# ГРУЗИНСКАЯ СОВЕТСКАЯ ЭНЦИКЛОПЕДИЯ

ТОМ 1. ТБИЛИСИ, 1975

# რედაქციისაგან

ქართული საბჭოთა ენციკლოპედია (ქსე) გამოდის საქართველოს კომუნისტური პარტიის ცენტრალური კომიტეტისა და საქართველოს სსრ მინისტრთა საბჭოს დადგენილებით. წინამდებარე გამოცემა პირველი ქართული თანამედროვე ტიპის უნივერსალური სამეცნიერო ცნობარია. იგი ასახავს ადამიანის ცოდნისა და პრაქტიკული საქმიანობის ყველა ძირითად სფეროს.

ქართულ საბჭოთა ენციკლოპედიაში გაშუქებულია:

სსრკ ხალხთა ისტორიული წარსული და აწმყო; საბჭოთა კავშირისა და სხვა სოციალისტური ქვეყნების მსოფლიო-ისტორიული მიღწევები ეკონომიკისა და კულტურის, მეცნიერებისა და ტექნიკის დარგში; საერთაშორისო კომუნისტური, მუშათა და ეროვნულ-განმათავისუფლებელი მოძრაობის განვითარების ისტორიული გამოცდილება; საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტიისა და სხვა მარქსისტული პარტიების მიერ რევოლუციურ თეორიაში შეტანილი წვლილი; სსრკ ხალხთა ძმობა და ურღვევი მეგობრობა, ლენინური ეროვნული პოლიტიკის გამარჯვება, საბჭოთა რესპუბლიკების ერთ მრავალეროვან სოციალისტურ სახელმწიფოდ გაერთიანების ისტორიული მნიშვნელობა; სკკპ ხელმძღვანელი და წარმმართველი როლი კომუნისტური საზოგადოების მშენებლობაში.

დიდი ადგილი ეთმობა საზღვარგარეთის ქვეყნების პოლიტიკურ ისტორიას, ეკონომიკას, კულტურას, საზოგადოებრივი აზრის განვითარების ძირითად მიმართულებებს; ნაჩვენებია კაპიტალიზმის მსოფლიო სისტემის კრიზისის გაღრმავება, კოლონიური სისტემის რღვევა და ახალი დამოუკიდებელი სახელმწიფოების გაჩენა.

საბუნებისმეტყველო მეცნიერებათა და ტექნიკის საკითხების გაშუქებისას განსაკუთრებული ყურადღება ექცევა მოწინავე მიმართულებებს, რომელთაც გადამწყვეტი მნიშვნელობა ენიჭებათ სამეცნიერო-ტექნიკურ პროგრესში. ქსე საკმაო ადგილს უთმობს ბირთვული ფიზიკის, რადიოასტრონომიის, გეოფიზიკის, ბიოფიზიკის, კიბერნეტიკის, კოსმონავტიკის, გამომთვლელი ტექნიკის, გენეტიკის, კოსმოსური ბიოლოგიის, რადიოქიმიის, პოლიმერთა ქიმიისა და ტექნოლოგიის, სასოფლო-სამეურნეო მეცნიერებათა, მედიცინის და სხვა საკითხებს.

განსაკუთრებით ფართოდ არის ასახული საქართველოს საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკის მიღწევები ეკონომიკისა და კულტურის, მეცნიერებისა და ტექნიკის დარგში; ქართველი ხალხის ბრძოლა სოციალური და ეროვნული თავისუფლებისათვის, მისი წვლილი დიდი ოქტომბრის სოციალისტური რევოლუციის გამარჯვებისა და ჩვენს ქვეყანაში კომუნიზმის მშენებლობის საქმეში, მისი მრავალსაუკუნოვანი ისტორია. საქართველოს გეოგრაფიას, ისტორიას, ეკონომიკასა და კულტურას დაეთმობა 20 ათასზე მეტი სტატია. გამოცემის ერთ-ერთი ტომი მთლიანად მიეძღვნება საქართველოს საბჭოთა სოციალისტურ რესპუბლიკას.

ქსე მრავალტომიანი გამოცემაა და მოიცავს 70 ათასამდე ტერმინ-სტატიას.

საქართველოში ენციკლოპედიურ და ლექსიკოგრაფიულ საქმიანობას დიდი ხნის ტრადიცია აქვს. ჯერ კიდევ შორეულ შუა საუკუნეებში ფილოსოფიურ-თეოლოგიურ და საისტორიო-ჰაგიოგრაფიულ თხზულებებს თითქმის ყოველთვის ერთვოდა ენციკლოპედიური ხასიათის კომენტარი. სამეცნიერო ცნობების,

ტერმინების, უცხოურ გეოგრაფიულ სახელთა განმარტებანი უხვად გვხვდება ეფრემ მცირის, იოანე პეტრიწის, არსენ იყალთოელისა და სხვა მოღვაწეთა ნაშრომებში. შემორჩენილია იმავე ხანის თარგმნილ ლექსიკონთა ფრაგმენტები.

უდიდესი როლი ითამაშა ქართული საენციკლოპედიო-ლექსიკოგრაფიული მეცნიერების განვითარებაში სულხან-საბა ორბელიანის „ქართულმა ლექსიკონმა". XVIII საუკუნის მიწურულში ცნობილმა პოეტმა და მწიგნობარმა დავით რექტორმა ენციკლოპედიური მასალით შეავსო საბას ლექსიკონი. ქართული საგანმანათლებლო ცოდნის ისტორიაში განსაკუთრებული ადგილი უკავია იოანე ბატონიშვილის ენციკლოპედიურ ნაშრომს „კალმასობას" (1813—1828 წლები), რომელიც მოიცავს მაშინდელი ცოდნის თითქმის ყველა დარგს. 1898-99 წლებში ივანე როსტომაშვილის რედაქციით გამოვიდა მრავალტომეულად განზრახული „რუსულ-ქართული ენციკლოპედიური ლექსიკონის" პირველი ოთხი წიგნი. ჩვენი საუკუნის დასაწყისში მეცნიერებისა და კულტურის განვითარების დონემ, ეროვნული ინტელიგენციის მომძლავრებამ კიდევ უფრო თვალსაჩინო გახადა ქართული ენციკლოპედიის შექმნის აუცილებლობა. რუსეთის უმაღლეს სასწავლებლებში მოღვაწე ქართველმა მეცნიერებმა ალექსანდრე ცაგარლის, ვასილ პეტრიაშვილისა და ალექსანდრე ხახანაშვილის მეთაურობით გადაწყვიტეს გამოეცათ „საქართველოს ენციკლოპედია". შეიქმნა ცნობილ მეცნიერთა და საზოგადო მოღვაწეთა საგანგებო ამხანაგობა, შედგენილი იქნა გამოცემის ვრცელი პროგრამა, მაგრამ მაშინდელ პირობებში ამ პატრიოტულ საქმეს განხორციელება არ ეწერა.

სამეცნიერო-ლექსიკოგრაფიულმა მუშაობამ ორგანიზებული და სისტემატური ხასიათი მხოლოდ საბჭოთა ხელისუფლების წლებში მიიღო.

30-იან წლებში ჩვენი ქვეყნის საერთო კულტურული აღმავლობის ფონზე დიდი მნიშვნელობა ჰქონდა კომუნისტური პარტიისა და საბჭოთა მთავრობის გადაწყვეტილებას „დიდი ქართული საბჭოთა ენციკლოპედიის" გამოცემის შესახებ. ამ დიდ ეროვნულ საქმეში ჩაება რესპუბლიკის მთელი სამეცნიერო საზოგადოებრიობა, 1933 წელს მზად იყო გამოცემის სიტყვანი, უკვე ერთი წლის შემდეგ რედაქციამ დაასრულა I ტომზე მუშაობა, მაგრამ შემდგომ ეტაპზე ღავი იჩინა პოლიგრაფიულმა და სხვა სახის მატერიალურ-ტექნიკურმა სიძნელეებმა და ბეჭდვა შეფერხდა. მალე, მოახლოებული მეორე მსოფლიო ომის გართულებულ პირობებში გამოცემაზე მუშაობა შეწყდა. შემორჩენილია რედაქციის არქივი და სამაკეტოდ დასტამბული ტექსტის ათიოდე თაბახი. ქსე-ის რედაქციას სასიამოვნო მოვალეობად მიაჩნია ამცნოს მკითხველს, რომ წინამდებარე გამოცემაში იგი იხილავს ივანე ჯავახიშვილის, კორნელი კეკელიძის, სიმონ ჯანაშიას, გერონტი ქიქოძის და სხვა აწ განსვენებულ გამოჩენილ ქართველ მოღვაწეთა ორმოციოდე წლის წინ შექმნილ საენციკლოპედიო წერილებს, რომელთაც დღემდე არ დაუკარგავთ მეცნიერული ღირებულება.

ბოლო ათეული წლების მანძილზე ქართული სამეცნიერო ლიტერატურა მრავალი ტერმინოლოგიური და სხვა სახის ლექსიკონითა და ცნობარით გამდიდრდა. ეროვნული კულტურის მნიშვნელოვანი შენაძენია „ქართული ენის განმარტებითი ლექსიკონის" რვატომიანი ფუნდამენტური გამოცემა (1950—64 წლები). ქსე-ში ფართოდ აისახა ამ გამოცემათა სამეცნიერო-მეთოდური მონაპოვარი. ცხადია, ენციკლოპედიის რედაქცია მუშაობის პროცესში აგრეთვე ხშირად მიმართავდა როგორც საბჭოურ, ისე უცხოურ ენციკლოპედიებს, ადარებდა და აჯერებდა მათთან სათანადო მასალას. რედაქციისათვის განსაკუთრებით საიმედო იდეურ-პოლიტიკური და სამეცნიერო-მეთოდური საყრდენი იყო „დიდი საბჭოთა ენციკლოპედია" (მესამე გამოცემა). ამ საქვეყნოდ აღიარებული ავტორიტეტული გამოცემის შემქმნელმა კოლექტივმა ძმური დახმარება გაგვიწია ქართული საბჭოთა ენციკლოპედიის მომზადების ახალსა და მეტად რთულ საქმეში, რისთვისაც გულითად მადლობას მოვახსენებთ მოსკოველ ამხანაგებს.

ენციკლოპედიის გამოცემის დიდი კულტურულ-ისტორიული მნიშვნელობის ფაქტი ერთხელ კიდევ ნათლად ადასტურებს ჩვენი პარტიის ბრძნული ლენინური პოლიტიკის ცხოველმყოფელ ძალას. ასეთი გამოცემის მომზადების შესაძლებლობა განსაზღვრა ქართველი ხალხის ისტორიულმა მიღწევებმა, საქართველოს სახელმწიფოებრიობის, ქვეყნის ეკონომიკისა და კულტურის, მეცნიერებისა და ტექნიკის განვითარების დღევანდელმა დონემ.

ქართული საბჭოთა ენციკლოპედიის მაღალი სამეცნიერო და იდეურ-პოლიტიკური დონის საიმედო საწინდარია ჩვენი რესპუბლიკის მეცნიერთა დიდი კოლექტივის და შემოქმედებითი ინტელიგენციის აქტიური მონაწილეობა გამოცემის მომზადებაში. ქსე-ის რედაქციას მჭიდრო კავშირი აქვს დამყარებული უმაღლეს სასწავლებლებთან და სამეცნიერო-კვლევით დაწესებულებებთან. რედაქციასთან შექმნილია დარგობრივი სამეცნიერო საბჭოები, რომლებიც აერთიანებენ სხვადასხვა დარგის ცნობილ სპეციალისტებს.

ქსე-ის პირველი ტომის გამოსვლამდე მომზადდა და დაისტამბა მთელი გამოცემის თემატური სიტყვანები და მაკეტი, რომელთა განხილვაში მონაწილეობა მიიღეს რესპუბლიკის სამეცნიერო დაწესებულებებმა, უმაღლესმა სასწავლებლებმა, პარტიულმა, სახელმწიფო, პროფკავშირულმა და კომკავშირულმა ორგანიზაციებმა, შემოქმედებითმა კავშირებმა, უწყებებმა და საწარმოებმა. მრავალი მნიშვნელოვანი სტატია სარეცენზიოდ გაეგზავნა კომპეტენტურ სამეცნიერო ორგანიზაციებსა და სპეციალისტებს. რედაქცია მადლობას მოახსენებს მათ დახმარებისათვის. ჩვენ კვლავაც მადლობით მივიღებთ ქსე-ის გამოცემასთან დაკავშირებულ ყოველ საქმიან შენიშვნას.

# როგორ ვისარგებლოთ ენციკლოპედიით

სტატიები ენციკლოპედიაში მათი სათაური სიტყვების (ტერმინების) მიხედვით ანბანზეა დალაგებული, ამასთან მხედველობაში მიიღება სტატიის სახელწოდებაში შემავალი ყველა სიტყვის ასოთა ანბანური რიგი. სიტყვა-ტერმინი, ჩვეულებრივ, მხოლოობით რიცხვშია მოცემული, გარდა იმ შემთხვევებისა, როცა სამეცნიერო ტერმინოლოგიაში მრავლობითის ფორმაა დამკვიდრებული. ხშირად სტატიის სახელწოდება ზედსართავისა და არსებითი სახელისაგან შედგება. ამ შემთხვევაში სტატია უნდა ვეძებოთ ან ზედსართავ, ან არსებით სახელზე. თუ სტატიის სახელწოდება ორი ან რამდენიმე სიტყვისაგან შედგება, ზოგჯერ აზრობრივად მთავარი სიტყვა პირველ ადგილზე დაისმის. ამ შემთხვევაში დასაშვებია ინვერსია (სიტყვათა შებრუნებული წყობა), მაგ., ᲐᲑᲔᲠᲐᲪᲘᲐ ᲡᲤᲔᲠᲣᲚᲘ (და არა ᲡᲤᲔᲠᲣᲚᲘ ᲐᲑᲔᲠᲐᲪᲘᲐ).

თუ სტატიის სახელწოდებას მოსდევს მისგან მძიმით გამოყოფილი და დახრით აწყობილი ერთი ან რამდენიმე სიტყვა, ეს ნიშნავს, რომ იგი ძირითადი ტერმინის პარალელურად იხმარება ან მისი სინონიმია. მაგ., ᲐᲑᲔᲠᲓᲘᲜᲘ, *ე ბ ე რ დ ი ნ ი*; ᲐᲜᲒᲘᲜᲐ, *მ წ ვ ა ვ ე ტ ო ნ ზ ი ლ ი ტ ი, მ წ ვ ა ვ ე ა მ ი გ დ ა ლ ი ტ ი*; ᲐᲤᲠᲐ, *ი ა ლ ქ ა ნ ი*. თუ სტატიის სახელწოდება (ტერმინი) უცხო წარმოშობისაა, მას ერთვის ეტიმოლოგიური ცნობა, მაგ., ᲐᲒᲠᲝᲜᲝᲛᲘ (ბერძნ. **agronomos**<**agros**—მინდორი, **nomos**—კანონი). ზოგჯერ ეტიმოლოგიური ცნობა ერთვის გეოგრაფიულ სახელსაც (ქალაქი, სოფელი, ზღვა, მდინარე და მისთ.). როცა ერთნაირი სახელწოდების სტატიები ერთიმეორის მიყოლებით არის დალაგებული და ეს სიტყვები ერთი და იმავე წარმომავლობისაა, ეტიმოლოგიური ცნობა დაერთვის მხოლოდ ერთ მათგანს, როგორც წესი, პირველს.

„ალ" არტიკლიანი არაბული საკუთარი სახელები სახელის ძირითად ნაწილზე უნდა ვეძებოთ. მაგ., ალ-ᲑᲘᲠᲣᲜᲘ სიტყვა „ᲑᲘᲠᲣᲜᲘᲡ" ასოთა ანბანური რიგის მიხედვით იქნება მოთავსებული. „ალ" არტიკლი სათვალავში არ შედის და სასათაურო სიტყვაში სახელის ძირითადი ნაწილისაგან განსხვავებით ნუსხურით არის მოცემული.

იმ სტატიების სახელწოდებებს, რომლებიც ეძღვნება საზღვარგარეთის მოღვაწეებს, გეოგრაფიულ ობიექტებს, პერიოდულ გამოცემებს, სააგენტოებს, მონოპოლიებს, საერთაშორისო ორგანიზაციებსა და ა. შ., ფრჩხილებში მოსდევს დედაენისეული დაწერილობა. ეს წესი ვრცელდება მხოლოდ იმ ენების მიმართ, რომლებიც ლათინური გრაფიკით სარგებლობენ. ბერძნული სახელწოდებების (ტერმინების) დედაენისეული დაწერილობა ლათინური ტრანსლიტერაციითაა მოცემული.

სსრკ ხალხთა რევოლუციამდელი პერიოდის ისტორიულ მოვლენებს ძველი სტილით ვათარიღებთ, ორივე სტილით—ძველითაც და ახლითაც (ფრჩხილებში)—თარიღდება განსაკუთრებული მნიშვნელობის მოვლენები.

ბიოგრაფიულ სტატიებში გვარისა და სახელის შემდეგ ფრჩხილებში მითითებულია დაბადების და გარდაცვალების თარიღები. თუ ორივე სტილია ნაჩვენები, თარიღი ახალი სტილით ფრჩხილებშია ჩასმული. თუ თარიღი დადგენილი არ არის, სტატიაში აღინიშნება მოღვაწეობის საუკუნე, პერიოდი. თარიღის შემდეგ, ჩვეულებრივ, ნაჩვენებია დაბადებისა და გარდაცვალების ადგილი.

ენციკლოპედიაში ფართოდაა გამოყენებული მითითებათა სისტემა. იმ სტატიის სახელწოდება, რომლისკენაც იგზავნება მკითხველი, კურსივითაა აწყობილი.

ილუსტრაციები და რუკები მოთავსებულია როგორც ტექსტში, ისე ჩანართ ფურცლებზე. თუ ილუსტრაცია ან რუკა სტატიასთან არ არის მოთავსებული, მკითხველს მივანიშნებთ მის ადგილს.

სიტყვათა დამკვიდრებული შემოკლებების გარდა („მაგ.“, „ე. ი.“, „ა. შ.“ და სხვ.) ქსე-ში გამოყენებულია საენციკლოპედიო გამოცემებში მიღებული შემოკლებები (იხ. „ქართულ საბჭოთა ენციკლოპედიაში მიღებული ძირითადი შემოკლებანი“). თუ სტატიის სახელწოდება ტექსტში მეორდება, იგი, როგორც წესი, აღინიშნება სახელწოდებაში შემავალ სიტყვათა პირველი ასოებით. წელიწადის აღმნიშვნელ ციფრებს სიტყვა „წელი“ („წ.“) არ ახლავს. ნაწარმოების (ლიტერატურული, მუსიკალური, მეცნიერული და სხვ.) დასახელების შემდეგ ფრჩხილებში მოცემული ციფრები მისი პირველი გამოქვეყნების, შექმნის, შესრულების (დადგმის) თარიღია, ხოლო პრემიის, სამეცნიერო ხარისხის და მისთ. დასახელების შემდეგ ფრჩხილებში მოთავსებული ციფრები—მათი მინიჭების თარიღი.

სიდიდეებისა და სიდიდეთა ერთეულების სახელწოდებები, მათი აღნიშვნები ქსე-ში წარმოდგენილია ერთეულთა საერთაშორისო სისტემის (სი) მიხედვით (სსრ კავშირში შემოღებულია 1963 წლის 1 თებერვლიდან). ენციკლოპედიის მკითხველებს ამ სისტემაზე გადასვლა რომ გაუადვილდეთ, ზოგჯერ ფრჩხილებში ვიძლევით ადრე მიღებულ აღნიშვნებსაც (იხ. „სიდიდეთა ერთეულების შემოკლებული აღნიშვნები“). მრავალი სტატიის ტექსტში ან ცალკე, სტატიის ბოლოს, მოცემულია ბიბლიოგრაფიული ცნობები. შიდასატექსტე ბიბლიოგრაფიული ცნობა სტატიის ბოლოს, როგორც წესი, აღარ მეორდება.

---



**ა,** ქართ. ანბანის პირველი ასო; მისი სახელია ანი (აღნიშნავს შუა რიგის დაბალ, ნეიტრალურ — არალაბიალიზებულ — ხმოვანს). ასომთავრულში იწერებოდა Ⴀ, ნუსხურში — ⴀ. ძვ. ქართ. სათვალავში აღნიშნავს ერთს (1), ახლაც, ჩამოთვლისას (ანბანის რიგის მიხედვით) — პირველს; იხმარება დამატებით განმასხვავებელ ნიშნად ციფრობრივი ნუმერაციის დროს, როდესაც რამდენიმე საგანს ერთი და იგივე ნომერი აქვს: Iა კლასი, სახლი № 47ა.

ცხრილში ქრონოლოგიური თანამიმდევრობით მოცემულია ასო ა-ს გრაფიკული მოხაზულობის დამახასიათებელი ისტ. ნიმუშები (ქართული დამწერლობის სამივე სახისა — ასომთავრულის, ნუსხურისა და მხედრულისა). ისინი ამოკრებილია V — XVIII სს. ეპიგრაფიკული ძეგლებიდან და ხელნაწერებიდან.

| ასომთავრული | | ნუსხური | მხედრული | საუკუნეები |
|---|---|---|---|---|
| ეპიგრაფიკის | წიგნის | | | |
| Ⴀ Ⴀ | | | | V |
| Ⴀ Ⴀ | Ⴀ Ⴀ | | | VI–VII |
| Ⴀ Ⴀ | Ⴀ | | | VIII |
| Ⴀ | Ⴀ | ⴀ ⴀ | | IX |
| Ⴀ Ⴀ | Ⴀ Ⴀ | ⴀ ⴀ | | X |
| Ⴀ Ⴀ | Ⴀ Ⴀ | ⴀ ⴀ | ა ა | XI |
| Ⴀ Ⴀ | Ⴀ Ⴀ | ⴀ | ა ა ა | XII |
| Ⴀ Ⴀ | Ⴀ Ⴀ | ⴀ ⴀ | ა ა ა | XIII |
| Ⴀ | Ⴀ | ⴀ | ა ა ა | XIV |
| Ⴀ | | ⴀ | ა ა ა | XV |
| Ⴀ Ⴀ | Ⴀ | ⴀ ⴀ | ა ა ა | XVI |
| Ⴀ | | ⴀ ⴀ | ა ა ა | XVII |
| Ⴀ | Ⴀ | ⴀ ⴀ | ა ა ა | XVIII |

**ა** ((ხმოვნით დაწყებულ სიტყვებთან ან-; ბერძნ. a-, an-), უარყოფითი თავსართი. ერთვის უმთავრესად ბერძნ.-ლათ. წარმომავლობის სიტყვებს. აღნიშნავს სიტყვის მომდევნო ნაწილით გამოხატული მნიშვნელობის უქონლობას. შეესაბამება ქართ. არა- და უ- თავსართებს. მაგ., ამორალური — არამორალური; ასიმეტრიული — უსიმეტრიო; ანალფაბეტური — არაანბანური; ანესთეზია — უგრძნობლობა.

**ააВИ** ევალდ [22. II (6. III). 1900, რეველი (ახლანდ. ტალინი), — 21. III. 1939, იქვე], ესტონელი კომპოზიტორი და საგუნდო დირიჟორი. 1926 დაამთავრა ტალინის კონსერვატორია; პირველი მნიშვნელოვანი ესტ. ოპერის „ვიკინგების" (დაიდგა 1928) ავტორი. დაწერილი აქვს სიმფონია (1938), სიმფ. პოემა „სიცოცხლე" (1934), მრავალი სიმღერა და საგუნდო ნაწარმოები.

**აალება,** საწვავი ნივთიერების ანთება სითბოს წყაროს (ალის, გახურებული სხეულის, ელექტრული ნაპერწკლის) შეხებით. ა-ს გარეგანი სითბოს წყაროს გარეშე *თვითაალება* ეწოდება. ა-ის უნარი აქვს საწვავი აირების ნარევებს, მაგ., მეთანისა და ჰაერის ან ჟანგბადის, ბენზინის ორთქლის და ჰაერის, წყალბადისა და ჟანგბადის, წყალბადისა და ქლორის და სხვ. ნარევებს. სითხეების ა-ს წინ უსწრებს სითხის აორთქლება და ორთქლის ჰაერთან შერევა. იწვის არა სითხე (სპირტი, ბენზინი), არამედ მისი ორთქლი. ტემპ-რას, რ-ზეც გაცხელებულ ზედაპირთან კონტაქტში მყოფი ნივთიერება აალდება, ა ა ლ ე ბ ი ს ტ ე მ პ ე რ ა ტ უ რ ა ეწოდება.

**აალტო** (Aalto) ალვარ ჰუგო ჰენრიკ (დ. 3. II. 1898, კუორტანე), ფინელი არქიტექტორი. მოღვაწეობდა ფინეთში, შვეიცარიაში, აშშ და სხვ. ქვეყნებში. ეროვნ. ტრადიციების ნიადაგზე ერთმანეთს შეუხამა *ფუნქციონალიზმისა* და *ორგანული არქიტექტურის* პრინციპები; შექმნა ლანდშაფტთან შერწყმული მოცულობით-სივრცობრივი კომპოზიციები; აგურთან, მინასთან, სპილენძსა და ბეტონთან ერთად ფართოდ გამოიყენა ადგილობრივი მასალა — ხე და გრანიტი. ა-ს მთავარი ნამუშევრებია: ვიბორგის საქალაქო ბ-კა (1927 — 35), პაიმიოს სანატორიუმი (1929—33), სუნილის ცელულოზის ფ-კა (19936—39), ფინეთის პავილიონები პარიზისა (1937) და ნიუ-იორკის (1939) მსოფლიო გამოფენებზე, მასაჩუსეტსის შტაატის ტექნოლ. ინ-ტის საძილე კორპუსი (1947), ჰელსინკის მუშათა კულტსახლი (1955—58). ა. ქალაქთმშენებელიც არის (როვანიემი, 1946 — 48; სიაინიატსალო, 1949—

52; ჰელსინკის ცენტრის რეკონსტრ. პროექტი, 1966).

*ლიტ.*: Alvar Aalto, Z., 1962.

**აალტონენი** (Aaltonen) ვიაინიო ვალდემარ (8. III. 1894, მარტილა, — 30. V. 1966, ჰელსინკი), ფინელი მოქანდაკე. სსრკ სამხატვრო აკად. საპატიო წევრი (1958). დაამთავრა ტურკუს სამხატვრო სკოლა (1915). ფსიქოლ. პორტრეტების, მონუმ. და დეკორ. ქანდაკებების, ფერწერული ტილოებისა და გრაფ. ნახატების ავტორი. მთავარი ნამუშევრები: „მორბენალი პ. ნურმი" (ბრინჯაო, 1924–25, ჰელსინკი), ტამპერეს ხიდის 4 ფიგურა (ბრინჯაო, 1927–29), „ა. კივი" (ბრინჯაო, 1932–34, ჰელსინკი), „ი. სიბელიუსი" (მარმარილო, 1935, პორი), „ახალმოსახლენი" (გრანიტი, 1938, დელავერი, აშშ), „მშვიდობა" (გრანიტი, 1950–52, ლახტი; მშვიდობის ოქროს მედალი, 1953), „მეგობრობა" (ბრინჯაო, 1952, ტურკუ და გეტებორგი).



ვ. აალტონენი. მონუმენტი «მშვიდობა». გრანიტი. 1950—52. ქ. ლახტი.

*ლიტ.*: Цагарелли И., Вяйнё Аалтонен, М., 1961.

**აამსთა,** ფეოდ. კლასის წარმომადგენელი ძვ. აფხაზეთში, შეესაბამება გვიანდ. ფეოდ. პერიოდის ქართ. *აზნაურს*. განასხვავებდნენ აჰიამსთას (აჰ — მთავარი) — ტახტის აზნაურებს და ათაუადიამსთას — თავადთა აზნაურებს. ტაპანთელი *აბაზების* ჯგუფში არსებობდა კატეგორია აამისთა-დუ (სიტყვასიტყვით — დიდი აზნაური).

*ლიტ.*: Дзидзария Г. А., Народное хозяйство и социальные отношения в Абхазии в XIX в., Сух., 1958.

*ზ. ანჩაბაძე.*

**აარე** (Aare), მდინარე შვეიცარიაში, რაინის მარცხ. შენაკადი. სიგრძე 295 *კმ*; აუზის ფართ. დაახლ. 17,8 ათ. $კმ^2$, სათავე ბერნის ალპების მყინვარებში აქვს. საშ. წლ. ხარჯი დაახლ. 560 $მ^3/წმ$. სანაოსნოა თუნის ტბამდე. მდინარეზე რამდენიმე ჰესია. ჩამოუდის ქ-ებს ბერნსა და აარაუს.

**აარნე** (Aarne) ანტი ამატუს (5. XII. 1867, ბიერნებორგი, — 5. II. 1925, ჰელსინკი), ფინელი ფოლკლორისტი, ე. წ. ფინ. ისტ.-გეოგრ. სკოლის წარმომადგენელი ფოლკლორისტიკაში. დაამუშავა შედარებითი მეთოდის ტექ. ხერხები, მოგვცა მისი გამოყენების ნიმუშები ზღაპრების, გამოცანებისა და სიმღერების შესწავლისას; მოახდინა მსოფლიოს ხალხთა ზღაპრების კლასიფიკაცია (საძიებლის სახით), რ-იც ფართოდ გავრცელდა ფოლკლორისტიკაში. ეს კლასიფიკაცია, ისე როგორც ა-ს თეორ.-მეთოდოლ. დებულებები, ზღაპრების მარტოოდენ სიუჟეტური სქემების ანალიზს ეფუძნება, უგულებელყოფს მათს იდეურ-მხატვრულ არსსა და თავისებურებებს. ა-ს ძირითადი ნაშრომებია: „ზღაპრის ტიპების საძიებელი" (1910), „სახელმძღვანელო მითითებანი ზღაპრების შედარებითი კვლევისათვის" (1913), „ზღაპრების შესახებ არსებული ლიტერატურის მიმოხილვა" (1914), „გამოცანების შედარებითი შესწავლა" (ტ. 1–3, 1918). ეს ნაშრომები გერმანულ ენაზე აქვს დაწერილი.



ააცი. ბრინჯაოს აბზინდა.

**ააცი** (ყოფ. ბაკლანოვკა), სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში, მდ. ბაკლანოვკის მარცხ. ნაპირზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., ალრა, ალძიხი, ბინთხა, კუტიძრა). ზ. დ. 40 *მ*, შავი ზღვიდან 6 *კმ*, გუდაუთიდან 13 *კმ*. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). საშ. და რვაწლ. სკოლა, ბ-კა, კულტსახლი (კინოდანადგარი), ამბულ., აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა. სოფელი აღნიშნულია XVI ს. II ნახ. ერთერთ თურქულ რუკაზე სახელწოდებით „ალაცო". 1737 დას. საქართვ. რუკაზე გვხვდება ამავე სახელწოდების მდინარე, რ-საც ვახუშტი „ალაცოს-წყლად" მოიხსენიებს. 1962 სოფელში აღმოაჩინეს ვერძის თავის გამოსახულებიანი ბრინჯაოს სამკუთხა აბზინდა, რ-საც ბრინჯაოს ხანით ათარიღებენ.

**აახენი,** ახენი (Aachen), ქალაქი გფრ-ში (ჩრდ. რაინ-ვესტფალიის მხარე). 177,6 ათ. მცხ. (1970). მნიშვნელოვანი სატრანსპ. კვანძი. ქვანახშირის აუზის ცენტრი. მეტალურგია, მანქანათმშ., საფეიქრო (შალეულის), კვების (შოკოლადის) და ქიმ. (კაუჩუკის) მრეწველობა. ა. ბალნეოლ. კურორტია. ქალაქის დაარსების თარიღად 89–120 ითვლება, როცა რომაელებმა აქ სამკურნალო აბანოები ააგეს (ლათ. სახელწ. Aquae Grani უკავშირდება წყლებს და, შესაძლოა, კელტ.-გერმ. მკურნალობის ღვთაება გრანუსს). VIII ს. დამლევს კარლოს დიდმა ა. თავის რეზიდენციად აქცია, ააგებინა სასახლე (დაანგრიეს ნორმანებმა 881) და კათედრალი, რ-ის ცენტრ. ნაგებობაა კარლოს დიდის კაპელა (798–805) — კაროლინგების ხანის არქიტ. საუკეთესო ნიმუში; აქ არის კარლოს დიდისა და ოტო III-ის სამარხები. XII–XIII სს. ა. ვაჭრობა-ხელოსნობის მნიშვნელოვანი ცენტრია, ფრიდრიხ I-ისა და ფრიდრიხ II-ის დროს — თავისუფალი საიმპერიო ქალაქი. 813–1531 გერმანიის იმპერატორთა კორონაციის ადგილია. XVI–XVII სს. რელიგ. ომებისა და 1656 დიდი ხანძრის შედეგად ა. დაქვეითდა. 1794 ფრანგებმა დაიკავეს. 1801 *ლუნევილის ზავით* საფრანგეთს გადაეცა, 1815 ვენის კონგრესის გადაწყვეტილებით — პრუსიას. 1945–49 შედიოდა გერმანიის ოკუპაციის ინგლისურ ზონაში.

**აბა** (Aba), ქალაქი სამხრ. ნიგერიაში (აღმ. ოლქი), მდ. აბაზე. 152 ათ. მცხ. (1969). რკინიგზის სადგ. პორტ-ჰარკორტ — ენუგუს ხაზზე. სავაჭრო ცენტრი (ზეთის პალმის პროდუქტები). საპნის, ლუდის, ზეთსახდელი და ტრიკოტაჟის წარმოება.

**აბააჟვახუ,** სოფელი აფხ. ასსრ ოჩამჩირის რ-ნში (ოხინის სოფსაბჭო), კოდორის ქედის სამხრ. კალთაზე, მდ. მოქვის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 240 *მ*, შავი ზღვიდან 19 *კმ*, ოჩამჩირიდან 25 *კმ*. თხინის ვ. ი. ლენინის სახ. კოლ-ბა (მეჩაიეობა, მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა სოფ. თხინში (2,5 *კმ*). ა-ს ძველი სახელია „თილითი". აქ იყო აფხაზეთის კათალიკოსის სასახლე (შემორჩენილია ნანგრევები „თლუთ აბაას" სახელწოდებით). XVII ს. 80-იან წწ. ქართ. მოსახლეობა აფხაზურმა შეცვალა და სოფელს „ა." დაერქვა.

**აბააჟვახუ,** სოფელი აფხ. ასსრ ოჩამჩირის რ-ნში (ჯგერდის სოფსაბჭო), კოდორის ქედის სამხრ. კალთაზე, მდ. ცხენისწყლის (აფხაზეთისა) სათავესთან. ზ. დ. 260 *მ*, შავი ზღვიდან 22 *კმ*, ოჩამჩირიდან 25 *კმ*. ჯგერდის „პრავდის" სახ. კოლ-ბა (მეჩაიეობა, მეთამბაქოეობა). რვაწლ. სკოლა სოფ. ღვადაში (2,5 *კმ*). შუა საუკ. ციხე-კოშკი, ეკლესია.

**აბააქითი,** სოფელი აფხ. ასსრ ოჩამჩირის რ-ნში (კუტოლის სოფსაბჭო), მდ. ბზანის სათავეში. ზ. დ. 60 *მ*, შავი ზღვიდან 4 *კმ*, ოჩამჩირიდან 16 *კმ*. კუტოლის კოლ-ბა (მეჩაიეობა, მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა სოფ. კუტოლში (3 *კმ*).

**აბაახუდა,** სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (ანუხვის სოფსაბჭო). ზ. დ. 150 *მ*, შავი ზღვიდან 4 *კმ*, გუდაუთიდან 24 *კმ*. ანუხვის ოქტ. რევოლუციის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა სოფ. ანუხვაში (4 *კმ*).

**აბადანი,** ქალაქი სამხრ.-დას. ირანში, ხუზისტანში (მე-6 ოსტანი), მდ. შატ-ელ-არაბზე, სპარსეთის ყურიდან 50 *კმ*; ნავსადგური (შედიან საოკეანო გემებიც). აეროპორტი. 280 ათ. მცხ. (1971). კაპიტალ. სამყაროში უდიდესი ნავთობგადასამუშ. ქ-ნა (წლ. სიმძლავრე დაახლ. 30 მლნ. *ტ*), რ-საც 1954-იდან კონტროლს უწევს ნავთობის საერთაშ. კონსორციუმი (აშშ, დიდი ბრიტანეთი, ნიდერლანდი, საფრანგეთი). გააქვთ ნავთობი, ნავთობპროდუქტები. თეირანისა და ისპაჰანისაკენ მიმავალი მილსადენის საწყისი პუნქტი.

**აბადიტები,** იბადიტები, ხარიჯიტების მუსლიმ. სექტის ზომიერი ფრთის მიმდევრები. ა-ის სექტა აღმოცენდა ერაყში VII ს-ში, სახელწ. მიიღო აბდ ალ-ლაჰ იბნ იბადისაგან, რ-მაც ჩამოაყალიბა ა-ის მსოფლმხედველობა. ა. ებრძოდნენ სახალიფოს, შექმნეს თავიანთი იმამატები, მათ შორის ჩრდ. აფრიკაში — ტაჰირთის იმამატი (761–909). ამჟამად ა. შემორჩნენ ომანში, კ. ზანზიბარზე და ჩრდ. აფრ. ზოგიერთ ქვეყანაში (ალჟირი, ტუნისი, ლიბია).

*ლიტ.*: Беляев Е. А., Мусульманское сектантство, М., 1957.

**აბაევი** ვასილ ივანეს ძე [დ. 22. XII. 1899 (3. I. 1900), სოფ. კობი, ახლ.ნდ. ყაზბეგის რ-ნი, საქ. სსრ], საბჭოთა ენათმეცნიერი, ლექსიკოგრაფი, ფოლკლორისტი და ეთნოგრაფი. ეროვნებით ოსი. ფილოლ. მეცნ. დოქტორი (1963), პროფესორი (1969), ჩრდ. ოსეთის ასსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1957). დაამთავრა ლენინგრ. უნ-ტი (1925). მუშაობს მოსკოვში, სსრკ მეცნ. აკად. ენათმეცნ. ინ-ტში. 1928–30 მოღვაწეობდა თბილისში, სსრკ მეცნ. აკად. კავკასიის ისტორიისა და არქეოლოგიის ინ-ტში, სამამულო ომის წლებში — სამხრეთ ოსეთისა და ჩრდ. ოსეთის სამეცნ.-კვლ. ინ-ტებში. ა-ის მთავარ შრომებს „ნართების ეპოსი" (1945), „ოსური ენა და ფოლკლორი" (1949), „ოსური ენის ისტორიულ-ეტიმოლოგიური ლექსიკონი" (ტ. 1–2, 1958–73) დიდი მნიშვნელობა აქვს ირანულ ენათა კვლევისათვის, ქართ.-კავკ. და ირანულ ენათა კონტაქტების შესწავლისათვის, აგრეთვე კავკ. ხალხთა ეთნოგრ. და ფოლკლორის საერთო ელემენტების კვლევის თვალსაზრისით. საყურადღებოა მისი „არმაზის ბილინგვის გარშემო" (საქ. სსრ მეცნ. აკად. მოამბე, 1944, ტ. 5, № 8), «შოთა რუსთაველის პოემის „ვეფხისტყაოსნის" ფოლკლორული საფუძვლის შესახებ» (Известия АН СССР, 1966, т. 25, в 4), «პოემა „ვეფხისტყაოსნის" ირგვლივ» (თსუ შრომები, 1967, ტ. 118, სერია 6, რუს. ენაზე).

*თხზ.*: (გარდა სტატიაში მოხსენიებულისა): Из осетинского эпоса, М. — Л., 1939; О некоторых осетинских элементах в грузинском языке, «Труды Ин-та языкознания АН СССР», 1956, т. 6; Понятие идеосемантики, «Язык и мышление», М. — Л., 1948, в. 11; Скифо-европейские изоглоссы, М., 1965.

*ლიტ.*: Исаев М. И., Славный путь ученого, «Известия Северо-Осетинского научно-исследовательского института», 1960, т. 22, в. 1.

**აბაევი** ვლადიმერ დავითის ძე (22. III. 1886 — 24. VIII. 1968), რევოლუციური მოძრაობის აქტიური მონაწილე სამხრ. ოსეთსა და ჩრდ. კავკასიაში. ეკონ. მეცნიერებათა დოქტორი (1967), საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1967). სკკპ წევრი 1918-იდან, სამხრ. ოსეთში პირველი რევკომის თავ-რე (1920). მუშაობდა მთიელთა რესპუბლიკის სახკომსაბჭოს მდივნად (1921), შემდეგ გაზ. „გორსკაია ბედნოტის" რედაქტორად, 1931–34 სსრკ სავაჭრო წარმომადგენლობაში დანიასა და საფრანგეთში, 1934-იდან ყირიმის ბოტანიკური ბაღის დირექტორად, 1943–51 სამხრ. ოსეთის სამეცნ.-კვლევითი ინ-ტის დირექტორად, 1951–68 ეკონ. განყ-ბის გამგედ. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.

**აბაზა,** ქალაქი რსფსრ კრასნოიარსკის მხარეში (ხაკასეთის აო). გაშენებულია მთათაშუა ქვაბულში, მდ. აბაკანის ზემო დინებაში რკინიგზის შტო აკავშირებს ნოვოკუზნეცკ — აბაკანის ხაზთან. 15 ათ.

მცხ. (1974). გაშენდა 1956 რკინის მადნის დამუშავებასთან დაკავშირებით. გამამდიდრებელი ფ-კა. ა. რკინის მადანს აწვდის ნოვოკუზნეცკის მეტალ. საწარმოებს.

**აბაზანა,** 1. ჰიგიენური და სამკურნალო პროცედურების მისაღები საგანგებო ჭურჭელი; მზადდება სხვადასხვა მასალისგან (ხე, ფაიფური, თუჯი, ემალი, თუთია, სპილენძი, მარმარილო და სხვ.). სტანდ. აბაზანის ტევადობაა 250 *ლ*, სპეციალურისა 1000 *ლ* აღწევს (წყალტუბო). განარჩევენ ჩასაწოლ, ჩასაჯდომ, ხელის, ფეხის ან ოთხივე კიდურის (ოთხკამერიანი) ა-ებს; 2. სამკურნალო-პროფილაქტ. და ჰიგიენური პროცედურა. არსებობს წყლის, ჰაერის, ტალახის, ქვიშისა და სხვ. ა-ები. წყლის ა. ტემპ-რის მიხედვით შეიძლება იყოს ცივი (20°C ქვემოთ), გრილი (20—30°C), ინდიფერენტული (34—36°C), თბილი (37—39°C) და ცხელი (40°C ზემოთ); წყლის შედგენილობის მიხედვით — მტკნარი წყლის, მინერალური (გოგირდწყალბადის, ნატრიუმქლორიდის, იოდბრომის), აიროვანი (ნახშირმჟავას, ჟანგბადის, აზოტის), რადიოაქტიური (რადონის), არომატული (წიწვის, მდოგვის, სკიპიდრის) და წამლეულისა (სოდის, კალიუმპერმანგანატის, სახამებლის); ხანგრძლივობის მიხედვით — ხანმოკლე (1—5 *წთ*), ჩვეულებრივი ხანგრძლივობის (10—15 *წთ*), ჩვეულებრივზე ხანგრძლივი (20—30 *წთ*) და ხანგრძლივი (რამდენიმე საათი). სამკურნალოდ იყენებენ კომბინირებულ ა-საც. ასეთ ა-ში წყლის საერთო მოქმედებას ერწყმის სხვა ფიზ. ფაქტორების (ელექტრობა, ვიბრაცია, მასაჟი და სხვ.) მოქმედება. ა-ის მიღებისას ორგანიზმზე მოქმედებს ფაქტორთა მთელი კომპლექსი: ტემპ-რა, წყლის მასა და ჰიდროსტ. წნევა, წყლის შედგენილობა, ა-ის ხანგრძლივობა და სხვ. ორგანიზმზე მოქმედ ძირითად ფაქტორთა თანაფარდობის შეცვლით შეგვიძლია გამოვიწვიოთ აგზნება, ვიმოქმედოთ დამამშვიდებლად, გავაძლიეროთ ან დავაქვეითოთ ნივთიერებათა ცვლის პროცესები და ა. შ. არსებობს სპეც. დანიშნულების ა-ებიც. დიდი პრაქტ. მნიშვნელობა აქვს ბუნებრივი სამკურნ. წყაროებისა და ზღვის ა-ებს. იხ. აგრეთვე *წყლით მკურნალობა, ბალნეოთერაპია, აეროთერაპია, ტალახით მკურნალობა.* ვ ე ტ ე რ ი ნ ა რ ი ა შ ი წყლის ა-ს იყენებენ ცხოველთა სხვადასხვა დაავადების სამკურნალოდ და პროფილაქტ. მიზნით.

*გ. წითლანაძე.*

**აბაზანა** (ტექ.). სხვადასხვა დანიშნულების აპარატი ან ჭურჭელი, რ-შიც თავსდება ხსნარები, ნადნობები; განასხვავებენ ს ა ხ უ რ ე ბ ე ლ ს ა და გ ა ლ ვ ა ნ უ რ ა-ს. პირველს იყენებენ თხევად გარემოში დეტალების თერმული დამუშავებისათვის, მეორეს — ელექტროლიზური პროცესების ჩასატარებლად. ა-ს უწოდებენ აგრეთვე ზოგიერთი ღუმლის გალღობილ შიგთავსს (ლითონი, წიდა, მინა და ა. შ.), ქსოვილის შესაღებ ხსნარებს და სხვ.

**აბაზასძე** ივანე, XI ს. I ნახ. საქართველოს პოლიტ. მოღვაწე, ქართლის ერისთავთერისთავი *ბაგრატ IV-ის* დროს. ბაგრატის მცირეწლოვნობისას ქართლ-კახეთის სხვა გამგებლებთან ერთად ილაშქრა საქართველოს სამეფოსაგან განდგომილი განძის ამირა ფადლონის დასასჯელად. 1032 ა-მ და ლიპარიტ ბაღვაშმა შეიპყრეს თბილისის ამირა ჯაფარი და ხელთ იგდეს ბირთვისის ციხე. საქართვ. სამეფო კარზე არსებული უთანხმოების გამო, თბილისის შემოერთება ვერ მოხერხდა. „გიორგი მთაწმიდლის ცხოვრების" ცნობით, ა. და მისი ოთხი ძმა იმდენად განდიდდნენ და გაძლიერდნენ, რომ შეთქმულება მოუწყვეს ბაგრატ IV-ს. მეფემ შეთქმულნი შეიპყრო. ქართლის ერისთავობა გადაეცა ლიპარიტ ბაღვაშს.

*ლიტ.* იხ. სტ-თან ა ბ ა ზ ა ს ძ ე ნ ი.

*ნ. შოშიაშვილი.*

**აბაზასძენი,** აღმ. საქართველოს ფეოდ. საგვარეულო. წარმომავლობით დაკავშირებული ჩანს IX—X სს. შიდა ქართლის ერისთავების — *ტბელების* — ფეოდ. სახლთან. ვარაუდობენ, რომ ა-თა გვარის ფუძემდებელია ბორცვისჯვრის X ს. წარწერაში მოხსენიებული ტბელი აბაზად. XI ს. I ნახ-ში ა-თ ეპყრათ ქართლის ერისთავობა. „გიორგი მთაწმიდლის ცხოვრების" მიხედვით, ა. იყვნენ „ძლიერნი და ახოანნი სიმდიდრესა ზედა, მკლავისა თჳსისასა, მოქადულნი და სიმრავლესა ზედა ერისასა აღზუავებულნი". XI ს. შუა წლებში ა. ცენტრ. ხელისუფლების წინააღმდეგ მებრძოლ ფეოდალთა პირველ რიგებში იყვნენ. მათი განდგომა მარცხითა და ერისთავობის დაკარგვით დამთავრდა. ამის შემდეგ ა. დაკნინდნენ და ისტ. წყაროებში იშვიათად იხსენიებიან. 1405 დოკუმენტის ცნობით, ა-თა ერთი შტოსათვის მეფეს კახეთში *აბულეთისძეთა* მამული უბოძებია. XV—XVIII სს. ა. ზემო ქართლის სამეფო აზნაურები იყვნენ.

*წყარო:* გ ი ო რ გ ი მ ც ი რ ე, ცხორებაჲ გიორგი მთაწმიდელისაჲ, წგნ.: ძველი ქართული აგიოგრაფიული ლიტერატურის ძეგლები, წგნ. 2, ილ. აბულაძის რედ., თბ., 1967; მატიანე ქართლისა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 1, თბ., 1955; ჟ ო რ დ ა ნ ი ა თ., ქრონიკები და სხვა მასალა საქართველოს ისტორიისა და მწერლობისა, წგნ. 2, ტფ., 1897.

*ნ. შოშიაშვილი.*

**აბაზაძე** ნიკოლოზ ლევანის ძე (19. VII. 1863, სოფ. სურამი, — 1. X. 1931, იქვე), ქართვ. ეთნოგრაფი და საზ. მოღვაწე. დაამთავრა მოსკოვის უნ-ტის იურიდ. ფაკ-ტი (1890). მუშაობდა თბილისსა და სურამში. იყო ნაფიცი მსაჯული, ადვოკატთა კოლეგიის წევრი. ა-მ მნიშვნელოვანი წვლილი შეიტანა ქართვ. ხალხის სოც. და სამეურნეო ყოფის შესწავლაში. მისი მთავარი შრომებია: „საოჯახო თემი ქართველებში" (1893) და «„ხანულობა" — წველაში მოზიარეობის წეს-ჩვეულება» (1898, ორივე რუს. ენაზე).

*ა. რობაქიძე.*

**აბაზ ბაკურიანის ძე,** XI ს. ქართველი მოღვაწე, ბიზანტიის იმპერიის მაგისტროსი, ძმა *გრიგოლ ბაკურიანის ძისა.* მსახურობდა ბიზანტიის სხვადასხვა პროვინციებში. ჯერ ანტიოქიაში ჰქონდა მამულები, შემდეგ მათ სანაცვლოდ თესალონიკესა და სერეს თემებში მიიღო სოფლები, რ-ბიც მისი ანდერძის თანახმად გრიგოლმა პეტრიწონის ქართველთა მონასტერს გადასცა. ამის გამო ა. ამ მონასტრის სიკვდილშემდგომ კტიტორად ითვლებოდა. დიდ მზრუნველობას იჩენდა *ათონის ივერთა მონასტრის* ქონებრივ კეთილდღეობაზეც.

*ლიტ.:* შ ა ნ ი ძ ე ა., ქართველთა მონასტერი ბულგარეთში და მისი ტიპიკონი, თბ., 1971.

*ა. ბოგვერაძე.*

**აბაზგები** (ბერძნ. Abasgio), ძვ. აფხ. ტომი. პირველად იხსენიებს *არიანე* ფლავიუსი (II ს.). იმ დროს ა. *აფსილების* ჩრდილოეთით ცხოვრობდნენ და დაახლ. ახლანდ. ოჩამჩირის რ-ნის ტერიტ. ეკავათ. VI—VII სს-ში ჩრდ-ით გადაინაცვლეს და დაიკავეს ტერიტ. მდ. გუმისთიდან ბზიფამდე, რ-ის ჩრდ.-დასავლეთით *სანიგები* ცხოვრობდნენ. სახელწ. „აბაზგი" იმავე ფუძისაა, რაც „აფსილი" (დიალექტ. გამჟღერებული ფორმა). ამ სიტყვისაგან მიმდინარეობს ქართ. „აბხაზი" — აფხაზი.

*ლიტ.* იხ. სტ-თან ა ბ ა ზ გ ი ა.

*ზ. ანჩაბაძე.*

**აბაზგების აჯანყება 550,** აჯანყების უშუალო საბაბი გახდა ბიზანტიელთა მიერ *აბაზგიაში* მმართველობის ახალი წესების შემოღება და ქვეყნის საბოლოო დამორჩილების ცდა. პროკოპი კესარიელის სიტყვით, „ამ ძალადობის გამო აბაზგები პირდაპირ აუტანელ მდგომარეობაში ჩავარდნენ... და რომ არ გადაქცეულიყვნენ რომაელთა მონებად", აჯანყდნენ, კვლავ აირჩიეს საკუთარი მთავრები (დას. აბაზგიაში — *სკეპარნა,* აღმ. აბაზგიაში — *ოფსიტე*) და ირანის შაჰს სთხოვეს დახმარება. ხოსრო ანუშირვანმა აჯანყებულებს ლაშქარი მიაშველა, მაგრამ ამ დახმარებას რეალური შედეგი არ მოჰყოლია. ბიზანტიის დამსჯელმა ლაშქარმა ალყა შემოარტყა აბაზგებს, რ-ებიც ტრაქეის მიუვალ ციხეში იყვნენ გამაგრებული. თავგანწირული ბრძოლის შემდეგ აბაზგები იძულებული გახდნენ ციხე დაეთმოთ. მტერმა მოაოხრა დაპყრობილი მიწა-წყალი. აბაზგია უშუალოდ ბიზანტიას დაემორჩილა.

*წყარო:* პ რ ო კ ო პ ი კ ე ს ა რ ი ე ლ ი. De bello gothico, წგნ.: გეორგიკა, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 2, თბ., 1965.

*ა. ბოგვერაძე.*

**აბაზგია** (ბერძნ. Abasgia), *აბაზგებით* დასახლებული ისტ. მხარე დღევანდელი აფხ. ასსრ ტერიტორიაზე. ახ. წ. დასაწყისში ეკავა დაახლ. ახლანდ. ოჩამჩირის რ-ნის ტერიტორია. I—II სს. აქ წარმოიქმნა აბაზგების სამთავრო, რ-მაც VI—VII სს. ჩრდ-ით გადაინაცვლა მდ. გუმისთასა და ბზიფს შუა. ა-ში ზღვისპირეთის მნიშვნელოვანი ცენტრები იყო: ჩრდ-ით *ბიჭვინთა,* სამხრეთით ანაკოფია. ა. თავდაპირველად ეგრისის სამეფოში შედიოდა. VI ს. შუა წლებიდან ბიზანტიას დაემორჩილა, მაგრამ აბაზგები დამპყრობლების წინააღმდეგ ბრძოლას განაგრძობდნენ (იხ. *აბაზგების აჯანყება 550*). ამ დროისათვის ა-ში უკვე მიმდინარეობდა ფეოდალიზაციის პროცესი. VIII ს. ა. და *აფსილეთი* ერთ სამთავროდ გაერთიანდა.

*ლიტ.:* А н ч а б а д з е З. В., Из истории средневековой Абхазии (VI—XVII вв.), Сух., 1959; ბ ი ს ი ვ ე, История и культура древней Абхазии, М., 1964.

*ზ. ანჩაბაძე.*

**აბაზები** (საკუთარი სახელწ. ა ბ ა ზ ა, აფხ. ა შ ვ ი), აფხაზების მონათესავე ხალხი. ცხოვრობენ ყარაჩაი-ჩერქეზეთის აო-ში, ადიღეს აო-ში, ყაბარდო-ბალყარეთის ასსრ-ში, კისლოვოდსკის მიდამოებში, სულ 25 ათ-მდე კაცი (1970), ლაპარაკობენ *აბაზურ ენაზე.* ა-ის წინაპრები სახლობდნენ შავი ზღვის ჩრდ.-აღმ. სანაპიროზე, თანამედროვე აფხაზეთის ჩრდ.-დას-ით. აფხ. ტომების შერწყმის პროცესმა (I ათასწლ.) ა-ც ჩაითრია, მაგრამ ა-ისა და აფხ. ტომების შედარებით სუსტი პოლიტ. და ეკონ. კავშირის გამო მათი საბოლოო შერწყმა არ მოხდა. დღევანდელ ტერიტორიაზე ა. XIV ს-იდან ცხოვრობენ. 1862—64 ა-ის დიდი ნაწილი ოსმალეთში გადასახლდა, სადაც აფხაზებსა და ადიღეელებში გაითქვიფა. ა. ეთნოგრაფიულად ორ ჯგუფად იყოფიან: ტაპანთელებად და აშხარელებად. XVII—XVIII სს. მათ შორის ისლამი (სუნიტობა) გავრცელდა. ოქტ. რევოლუციამდე ა-ის მთავარი საქმიანობა იყო მესაქონლეობა, მიწათმოქმედება და ნადირობა (ბეწვეულის რეწვა).

*ლიტ.:* Народы Кавказа, т. 1, М., 1960.

**აბაზი,** ფულის ერთეული, ვერცხლის მონეტა; შემოიღო ირანში აბას I-მა (აქედან სახელწოდება). ა. სწრაფად გავრცელდა მეზობელ ქვეყნებში, კერძოდ, საქართველოში. აბას I-ის დროინდელი ა-ის წონა 7,8 *გ* უდრიდა (XVIII ს. ბოლოს 3 *გ*-მდე შემცირდა). შეიცავდა 2 *მაჰმუდს* (*უზალთუნს*). ა-ის შუბლზე წარწერილი იყო შაჰის სახელი, ტიტულატურა, მოჭრის ადგილი და დრო, ზურგზე — რელიგ. ფორმულა. საქართველოში ა-ს ჭრიდნენ XVII ს. I მეოთხედიდან XVIII ს. მიწურულამდე. რევოლუციამდელ საქართველოში და ზოგჯერ დღესაც




აბაზი. აბას II-ის სახელით მოჭრილი აბაზი. თბილისი. ჰიჯრით 1066 (1655—56). ზემოთ—შუბლი, ქვემოთ—ზურგი. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმი.




აბაზი. ჰუსეინ I-ის სახელით მოჭრილი აბაზი. თბილისი. ჰიჯრით 1134 (1721—22). ზემოთ — შუბლი, ქვემოთ—ზურგი. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმი.

„ა.“ ოცი კაპიკის აღმნიშვნელ სიტყვად იხმარება. *დ. კაპანაძე.*

**აბაზური ენა,** *აბაზების* მშობლიური ენა. განეკუთვნება იბერ.-კავკ. ენათა აფხ.-ადიღურ ანუ ჩრდ.-დას. ჯგუფს. ა. ე. *აფხაზურ ენასთან* ერთად ქმნის ერთ ენობრივ ერთეულს, მაგრამ ტერიტ. გათიშულობის გამო აბაზური სალიტ. ენა გამიჯნულია აფხ. სალიტ. ენისაგან. საკუთრივ ა. ე. გავრცელებულია ძირითადად ყარაჩაი-ჩერქეზეთის აო-ში. ამ ენაზე ლაპარაკობს დაახლ. 24 ათ. კაცი (1970). აქვს ორი დიალექტი — ტაპანთური (ტაფობის, ველისა) და აშხარული (მთისა). სხვაობა დიალექტებს შორის უპირატესად ფონეტიკურია. მნიშვნელოვანი ფონეტ. სხვაობაა კილოკავებსა და თქმებშიც. ა. ე-ის მორფოლ. წყობა არსებითად ისეთივეა, როგორიც აფხ. ენისა. აბაზურ სალიტ. ენას საფუძვლად უდევს ტაპანთური დიალექტის ყუბინა-ელბურგანის კილოკავი (ე. წ. შიშინა ვარიანტი). ა. ე-ის დამწერლობა შეიქმნა 1932 ლათ. გრაფიკის საფუძველზე. 1938-იდან შემოღებულია რუს. გრაფიკა.

*ლიტ.*: ლ ო მ თ ა თ ი ძ ე ქ., აფხაზური ენის ტაპანთური დიალექტი (ტექსტებითურთ), თბ., 1944; მ ი ს ი ვ ე, აშხარული დიალექტი და მისი ადგილი სხვა აფხაზურ-აბაზურ დიალექტთა შორის (ტექსტებითურთ), თბ., 1954; მ ი ს ი ვ ე, Абазинский язык, წგნ.: Языки народов СССР, т. 4, М., 1967 (ბიბლიოგრ.); Г е н к о А. Н., Абазинский язык. Грамматический очерк наречия тапанта, М., 1955. *ქ. ლომთათიძე.*

**აბაზური ლიტერატურა,** იხ. სტ. *ყარაჩაი-ჩერქეზეთის ავტონომიური ოლქი.* ლიტერატურა.

**აბათაი-ხანი** (1534—86), მონღოლი მთავარი, თუშეთუ-ხანების სამთავრო სახლის დამაარსებელი. 1577 დაიმორჩილა ოირათთა ტომები და მათ ხანად გამოაცხადა თავისი ძე. ავრცელებდა ლამაიზმს, რ-ის მისაღებად 1577 იმოგზაურა ჰუჰ-ჰოტოში (ტიბეტი) და შეხვდა *დალაი-ლამას.* 1585 დაიწყო პირველი ლამაისტური მონასტრის ერდენი-ძუს მშენებლობა ხალხაში. რევოლუციამდელ მონღოლეთში ა-ის განსაკუთრებული კულტი არსებობდა.

**აბათხევი,** სოფელი ახალციხის რ-ნში (წყალთბილას სოფსაბჭო). ზ. დ. 1340 *მ,* ახალციხიდან 16 *კმ.* წყალთბილას მეკარტოფილეობის საბჭ. მეურნეობა. დაწყ. სკოლა; საშ. სკოლა სოფ. წინუბანში (1 *კმ*), ბ-კა, საფერშლო-სამეანო პუნქტი.

**აბაი** (1961-მდე დაბა ჩ უ რ უ ბ ა ი-ნ უ რ ა), ქალაქი ყაზახ. სსრ ყარაღანდის ოლქში. რკინიგზის სადგ. (ყარაბასი). ყარაღანდიდან 30 *კმ;* 41 ათ. მცხ. (1974). ქვანახშირისა და კირქვის მომპოვებელი და საშენ მასალათა მრეწვ., ხის დასამუშ. და სახლთსაშენებელი კომბინატები. ყარაღანდის დიდი სრესი, სამთო და ენერგოსამშენებლო ტექნიკუმები, კულტსახლი. „ა.“ ეწოდა აბაი *კუნანბაევის* პატივსაცემად.


აბაი კუნანბაევი.

**აბაი კუნანბაევი** [29. VII (10. VIII). 1845, ჩინგიზთაუ, ახლანდ. სოფ. კარაული, აბაის რ-ნი, სემიპალატინსკის ოლქი, ყაზახ. სსრ, — 23. VI (6. VII). 1904, იქვე], ყაზახი პოეტი-განმანათლებელი; ახალი, დამწერლობიანი ყაზახური ლიტერის ფუძემდებელი. დაიბადა მდიდარი ფეოდალის ოჯახში. სწავლობდა სემიპალატინსკის მედრესეში, მაგრამ სას. სწავლებამ ვერ დააკმაყოფილა, გაიტაცა აღმ. კლასიკურმა ლიტ-რამ, დაუახლოვდა გადასახლებაში მყოფ რუს დემოკრატებს, შეისწავლა რუს. ენა და გაეცნო რუს კლასიკოსთა შემოქმედებას. ა. კ-მა მიატოვა მამის ოჯახი და თავისი ხალხის სამსახური იტვირთა, გახდა სათემო მმართველი, შემდეგ კი სახელი გაითქვა როგორც პოეტმა. მისი აული ყაზახთა კულტურის ცენტრად იქცა. ა. კ-მა ყაზახ. პოეზიაში უჩვეულო თემატიკა შეიტანა, ასახა უბრალო ხალხის მძიმე ხვედრი და მჩაგვრელთა წინააღმდეგ გაილაშქრა. სატირულ ლექსებში ამხილა მეფის რუსეთის ჩინოვნიკები და მათი ადგილ. დამქაშები. რამდენადაც ულმობელი და მწვავე იყო ა. კ-ის სატირა, იმდენად თბილი და ნაზი — მისი ლირიკა. პოეტი ცოცხლად ხატავდა აულის ყოფით სურათებს (ლექსების ციკლი „წელიწადის ოთხი დრო“, 1886—90), უმღეროდა ბუნებას, სიყვარულს; ერის უზენაეს ბედნიერებად „გონებით გაცისკროვნებული შრომა“ მიაჩნდა. ა. კ. ავტორია რამდენიმე ეპიკური თხზულებისა („მასღუდი“, 1887; „ისქანდერი“, „აზიმის თქმულება“). თარგმნა ადგილები „შაჰნამედან“, „ლეილი და მაჯნუნი“, კრილოვისა და ლერმონტოვის ნაწარმოებები, ნაწყვეტები პუშკინის „ევგენი ონეგინიდან“, ყაზახ. პოეზიაში შემოიღო ლექსის რამდენიმე ახალი საზომი და ფორმა (სტროფული). ა. კ-ის შემოქმედება, რომლის სათავეც მშობლიური ფოლკლორი იყო, ხალხმა ისე შეისისხლხორცა, რომ მისი ნაწარმოებები ზეპირად იცოდა და ხელნაწერებად ავრცელებდა. მისი თხზულებები მხოლოდ საბჭოთა ხელისუფლების დროს შეიკრიბა და გამოიცა. ა. კ-ის ცხოვრების შესახებ რომანი დაწერა ყაზახმა მწერალმა მ. *აუეზოვმა.*

*თხზ.*: Избранное, М., 1970.

*ლიტ.*: А у э з о в М. О., Абай Кунанбаев. Статьи и исследования, А.-А., 1967; Абай Кунанбаев. Библиографический указатель, А.-А., 1965. *ა. გვახარია.*

**აბაის სტეპი,** ტექტონიკური ღრმული ალთაის მთებში, თერექთისა (ჩრდ.-აღმ-ით) და ხოლზუნის (სამხრ.-დას-ით) ქედებს შორის, ზ. დ. დაახლ. 1100 *მ,* სიგრძე 25 *კმ,* სიგანე 6—9 *კმ.* ა. ს-ზე მიედინება მდ-ები კოქსა და აბაი (კათუნის აუზი). დაფარულია სტეპის მცენარეულობით. ნიადაგი — შავმიწა, დიდი ნაწილი სახნავ-სათესია, არის საძოვრებიც.

**აბაკანი,** მდინარე რსფსრ კრასნოიარსკის მხარეში, ენისეის მარცხ. შენაკადი. სიგრძე 514 *კმ,* აუზის ფართ. 32 ათ. $კმ^2$. სათავე დას. საიანსა და ალთაის ჩრდ. ფერდობებზე აქვს. საზრდოობს უმეტესად თოვლისა და წვიმის წყლით. იყინება ნოემბ. II ნახევარში. ყინულძვრა — აპრილის ბოლოს. საშ. წლ. ხარჯი 400 $მ^3/წმ$. გამოყენებულია ხე-ტყის დასაცურებლად, მინუსინსკის ქვაბულის სარწყავად. ჩამოუდის ქ. აბაკანს.

**აბაკანი** (1931-მდე სოფ. უ ს ტ-ა ბ ა კ ა ნ ს კ ო ე), ქალაქი მდ-ების აბაკანისა და ენისეის შესართავთან, რსფსრ კრასნოიარსკის მხარის ხაკასეთის აო ცენტრი. სარკინიგზო კვანძი. აეროპორტი. უსის საავტ. გზა ტუვის ასსრ-თან აკავშირებს. 1970 აღწ. — 90 ათ. მცხ. (1939 წ. — 37 ათ., 1959 წ. — 56 ათ.). მექან. ქ-ნა, ხორცკომბინატი, საფეიქრო, საკონდიტრო, ავეჯისა და ფეხსაცმლის ფ-კები, ხაკასეთის ისტორიის, ენისა და ლიტ-რის სამეცნ.-კვლ. ინ-ტი, პედ. ინ-ტი, პოლიტექნიკუმი, სას.-სამ. ტექნიკუმი, სამედ., პედ. და მუს. სასწავლებლები, დრამ. თეატრი, მხარეთმცოდნეობის მუზეუმი, ტელეცენტრი.

**აბაკანის სტეპი,** სტეპი მინუსინსკის ქვაბულის ჩრდ.-დას. ნაწილში (რსფსრ, კრასნოიარსკის მხარე), მდ. ენისეის მარცხ. ნაპირზე. რელიეფი ვაკეა, დაბ-ით ბორცვიანი. სიმაღლე 200—500 *მ.* წაბლა და შავმიწა ნიადაგზე ჭარბობს ვაციწვერიან-წივანიანი ველები. ბევრია პატარა ტბა.

**აბაკანის ქედი,** ქედი დას ციმბირის სამხრ.-აღმ. ნაწილში, მდ. ტომის სათავესა და ტელეცკოეს ტბას შორის. სიგრძე დაახლ. 300 *კმ,* საშ. სიმაღლე 1400—1700 *მ* (უმაღლესი წერტილი 1984 *მ*). აგებულია უმთავრესად მეტამორფული ქანებით, რ-ებსაც გრანიტების, გაბროსა და დიორიტების ინტრუზიები კვეთს ქედის ფერდობები 1700 *მ*-მდე დაფარულია წიწვიანი ტყით. ზემოთ მთის ტუნდრაა.


თ. აბაკელია.

**აბაკელია** თამარ გრიგოლის ასული [19. VIII (1. IX). 1905, დაბა ხონი, ახლანდ. წულუკიძე, — 14. V. 1953, თბილისი], ქართველი საბჭ. მოქანდაკე, გრაფიკოსი და თეატრ. მხატვარი, საქ. სსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1942). სკკპ წევრი 1941-იდან. სწავლობდა თბილ. სამხატვრო აკადემიაში (1923—29). იყო ი. *ნიკოლაძის* და ნ. *კანდელაკის* მოწაფე. ა-ს მნიშვნელოვანი სკულპტ. ნამუშევრებია: რელიეფური ფრიზი, რ-ის ხუთი კომპოზიცია საქართველოში რევ. გამარჯვებასა და ქართვ. ხალხის გმირულ შრომას ასახავს (1936—37, მარქსიზმ-ლენინიზმის ინ-ტის საქ. ფილიალის შენობის ფასადი, თბილისი); დიდი სამამულო ომის თემაზე შექმნილი კომპოზიცია „შურს ვიძიებთ“ (1944, ბრინჯაო, საქ. სსრ ხელოვნ. სახელმწ. მუზეუმი), ლესია უკრაინკას ძეგლი (1952, ბრინჯაო, სურამი) და სხვა. გრაფ. ნაწარმოებებიდან გამოირჩევა: „იმერელი ბიჭი“ (1928), „შიშველი ქალი“ (1928—29), „ბროწეულის კრეფა“ (1930), „რთველი“ (1946), აგრეთვე „ვეფხისტყაოსნის“ (1937), „დავით სასუნცის“ (1939) და ვაჟა-ფშაველას პოემების (1947) ილუსტრაციები. ა-მ მხატვრულად გააფორმა კინოფილმები — „არსენა“ (1935), „გიორგი სააკაძე“ (1941), „დავით გურამიშვილი“ (1945); სპექტაკლები — გ. გაბუნიას „ორჯონიკიძის ხმალი“ (1942), ს. კლდიაშვილის „ირმის ხევი“ (1945), ს. შანშიაშვილის „ხევისბერი გოჩა“ (ა. ყაზბეგის მიხედვით, 1945), კ. კალაძის „ლალი“ (1945) და სხვ. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით.

*ლიტ.*: ფ ი რ ა ლ ი შ ვ ი ლ ი ო., თამარ აბაკელია, თბ., 1956; თამარ აბაკელია. ალბომი, შეადგინა და წინასიტყვაობა დაურთო გ. ჯაფარიძემ, თბ., 1967.

*ლ. შანიძე.*

**აბაკელია** იოსებ კონსტანტინეს ძე [2 (15). III. 1882, ქუთაისი, — 1938], ქართველი საბჭ. ფთიზიატრი. მედ. მეცნ. დოქტორი (1924), პროფესორი (1930). დაამთავრა მოსკ. უნ-ტის სამედ. ფაკ-ტი (1911). ა-ს თაოსნობით დაარსდა თბილ. პირველი ტუბ. ამბულატორია (1922; 1925-იდან I ტუბდისპანსერი) და ტუბერკულოზის რესპ. ინ-ტი (1930). 1938-მდე ამ ინ-ტის დირექტორი იყო. გამოიკვლია ორგანიზმში ტუბერკულოზის გავრცელების მანამდე შეუსწავლელი ლიმფური გზები; ავტორია პირველი


აბაკი. არქიტექტურული დეტალი.


თ. აბაკელია. მარქსიზმ-ლენინიზმის ინსტიტუტის საქართველოს ფილიალის შენობის რელიეფური ფრიზი. ქვა. 1936—37. ფრაგმენტი. თბილისი.

ქარი. სახელმძღვანელო ტუბერკულოზის შესახებ.

*თხზ.* ტუბერკულოზი, ტფ., 1921; ფილტვის და სხვა ორგანოთა ტუბერკულოზი, ტფ., 1934

**აბაკი** (ბერძნ. abax, abakion, < ლათ. abacus – დაფა, საანგარიშო დაფა), 1. საანგარიშო დაფა არითმ. გამოთვლებისათვის, იხმარებოდა ძვ. საბერძნეთში, რომში, შემდეგ – დას. ევროპაში (XVIII ს-მდე). დაყოფილი იყო ზოლებად, ანგარიში ხდებოდა ამ ზოლებში მოთავსებული სათვლელი ქვების (კენჭების, ძვლის კოჭების) გადაადგილებით. შორეული აღმ. ქვეყნებში გავრცელებული იყო ა-ის ჩინური ანალოგი – სუან-პანი, რუსეთში – *საანგარიშო*. 2. ნ ო მ ო გ რ ა ფ ი ა შ ი – განსაკუთრებული ნახაზი (ე. წ. ბადური ნომოგრამა) რიცხვითი აღნიშვნებით. განკუთვნილია საინჟინრო გამოთვლებისათვის. 3. ა რ ქ ი ტ ე ქ ტ უ რ ა შ ი – სვეტის ან პილასტრის კაპიტელის ზედა ფილა. კლასიკური *არქიტექტურული ორდერების* ა. ჩვეულებრივ კვადრ. ფორმისაა და აქვს სწორი (დორიული, იონიური ორდერი) ან მრუდხაზოვანი ნაპირები (კორინთული ორდერი). ქართ. ხუროთმოძღვრებაში ა. ხშირად მოჩუქურთმებულია.

**აბაკუმი,** ა ბ ა კ უ მ  პ ე ტ რ ო ვ ი ჩ ი (1620 ან 1621–14. IV. 1682), დეკანოზი, რუს. სტაროობრიადული მოძრაობის მამამთავარი (იხ. *რასკოლი*), მწერალი. გაილაშქრა პატრიარქ *ნიკონის* საეკლ. რეფორმების წინააღმდეგ, რისთვისაც ციმბირში გადაასახლეს (1653). ოფიც. ეკლესიასთან შესარიგებლად 1663 მოსკოვში დააბრუნეს, მაგრამ თავისი შეხედულებები არ უარყო და 1664 კვლავ გადაასახლეს. 1666 საეკლ. კრებამ ა. შეაჩვენა და ღირსება ახადა; 1667 მესამედ გადაასახლეს. 1682 მეფის ბრძანებით უახლოეს თანამოაზრეებთან ერთად დაწვეს. ა-ის თხზულებებში „საუბრების წიგნი", „განმარტებათა წიგნი", „ცხოვრება დეკანოზ აბაკუმისა" (1672–1675 შორის) და სხვ. ფანატ. რელიგიური რწმენის გარდა, მასების ანტიფეოდ. მისწრაფებაც ჩანს და გაბატონებული წრეების მანკიერებანიც არის მხილებული. მისი „ცხოვრება..." მნიშვნელოვანი ისტ. დოკუმენტი და ძვ. რუს. პროზის შესანიშნავი ნიმუშია, დაწერილია ცოცხალი, ხატოვანი ენით.

*თხზ.*: Житие протопопа Аввакума, им самим написанное, и др. его соч., М., 1960.

*ლიტ.*: რუსული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1960; Р о б и н с о н  А. Н., Жизнеописания Аввакума и Епифания, М., 1963.

**აბანიანო** (Abbagnano) ნიკოლა (დ. 15. VII. 1901), იტალიელი ფილოსოფოსი, ტურინის უნ-ტის პროფესორი, ე. წ. პოზიტიური *ეგზისტენციალიზმის* ფუძემდებელი. ა. ცდილობს დაძლიოს ევრ. ეგზისტენციალიზმის პესიმისტური თვალსაზრისი და ადამიანს მოუნახოს მოქმედების პოზიტიური პროგრამა, რ-იც არსებობის მყარ და საიმედო საყრდენად იქცევა. ადამიანური სამყარო, ა-ს მიხედვით, არის შესაძლებლობათა სამყარო, სადაც ადამიანს მათი თავისუფალი არჩევის საშუალება აქვს. შესაძლებლობათა არჩევა, ა-ს მიხედვით, გულისხმობს როგორც ცალკეული ინდივიდის არსების, ისე, საერთოდ, ადამიანური სამყაროს ურთიერთობათა ანალიზს.

*ლიტ.*: Э ф и р о в  С. А., Итальянская буржуазная философия XX в., М., 1968.

**აბანკინი** პავლე სერგეის ძე [5 (18). IX. 1902–15. VIII. 1965], საბჭ. ადმირალი (1951). სკკპ წევრი 1920-იდან. დაამთავრა მ. ფრუნზეს სახ. სამხ.-საზღვ. სასწავლებელი (1927) და სამხ.-საზღვ. აკადემია (1937). იყო ეისკის სამხ.-საზღვ. საავიაციო სასწავლებლის სამხ. კომისარი; 1939 ივნისიდან – წყნარი ოკეანის ფლოტის სამხ. საბჭოს წევრი; 1940-იდან ამურის, ხოლო 1943-იდან ონეგის სამხ. ფლოტილიის სარდალი; 1944 სამხ.-საზღვ. აკადემიის უფროსი; 1945-იდან სამხ.-საზღ. ფლოტის მთავარსარდლის მოადგილე, 1952–58 სამხ.-საზღ. ფლოტის ჰიდროგრ. სამმართველოს უფროსი. 1960-იდან თადარიგშია. დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, 4 სხვა ორდენით და მედლებით.

**აბანო,** ტანის დასაბანად საგანგებოდ მოწყობილი შენობა. ცხელი წყლის გარდა ზოგ ა-ში იყენებენ ცხელ ჰაერს (თურქული, ფინური ა.) ან ორთქლს (რუსული ა.). სსრკ-ში ა. ტიპობრივი პროექტების მიხედვით შენდება: 50–300-ადგილიანი – ქალაქებში და 10–50-ადგილიანი – დაბებსა და სოფლებში. ზოგიერთ თანამედროვე ა-ში არის საცურაო აუზი, ფიზიოთერაპ. პროცედურების ოთახი, სადეზინფექციო კამერები. ა-ს ცხელი, ტენიანი ჰაერი და მაღალი ტემპ-რა, ტანის დაბანა და დაზელა ორგანიზმში ფიზიოლ. ცვლილებებს იწვევს, აწესრიგებს სისხლის მიმოქცევას, აუმჯობესებს კანის ფუნქციას.

ძვ. ეგვიპტესა და შუამდინარეთში ა. საცხოვრ. შენობის ნაწილი ყოფილა. ძვ. რომში ჯერ პრიმიტიული ა-ები ჰქონიათ, შემდეგ *თერმები* გავრცელებულა. ს ა ქ ა რ თ ვ ე ლ ო შ ი  ა. ძველთაგანვე სცოდნიათ, უმთავრესად მცირეაზიური (მ. შ. ქართული), რომაული და აღმოსავლური (სპარსულ-თურქული) ა-ები. გვიანდ. ანტიკური ხანის ა-ები აღმოჩენილია არმაზისხევში (იხ. *არმაზისხევის აბანო*), ბაგინეთში, ბიჭვინთაში, შუხუთში, ციხისძირსა და ურბნისში. ფეოდ. ხანის ა-ები ან მათი ნანგრევები შემონახულია დმანისის ციხეში, ქვემო ჭალაში (კასპის რ-ნი), ახალციხეში, თელავში, გრემში, ალავერდში, სამშვილდეში, ხერთვისში, გორში, თბილისში. სხვადასხვა ტემპ-რის და ქიმ. შედგენილობის მინერ. წყლის ა-ს საქართველოში ძველთაგანვე იყენებდნენ სამკურნალოდ. ბუნებრივ ცხელ წყალს აგრილებდნენ, ცივს კი ათბობდნენ სპეც. დახურულ შენობაში ან გარეთ მოწყობილ ღია აუზებში; სასუნთქი ორგანოების სამკურნალოდ იყენებდნენ ე. წ. „აბანო-სასუნებელს"; საგანგებო მილით შეისუნთქავდნენ ცხელი მინერ. წყლის ორთქლს. იმთავითვე ცნობილი ყოფილა ნაქალაქევის, წყალტუბოს, უწერის, ოცხის, ცაიშის, ზეკრის, ნუნისის, ციხისჯვრის, დვალიშვილებისა და სხვა ცხელი, თბილი და ცივი მინერ. წყლის ა-ები. სამკურნალო თვისებებით გამოირჩეოდა ოცხის ა. ვახუშტი ბაგრატიონი წერს: ოძრხის „სამჴრით არს მთის კალთას წყაროდ გამომდინარე, ფრიად დიდი და ცხელი, მდუღარის მგზავსი, რომელსა უწოდებენ ოცხეს. მას ზედა არს შენი აბანო და ბანაობენ მრავალნი, რამეთუ ჰკურნებს ქარით დახუთვილსა ძლიერსა, მუწუკსა და ბუგრსა, ძნიად საკურნებელსა მკურნალთაგან" (აღწერა სამეფოსა საქართველოსა, გვ. 125). მთელს ახლო აღმოსავლეთში განთქმული იყო თბილისის ცხელი მინერ. წყლის ა-ები. ამ წყლის აღმოჩენას ლეგენდა ვახტანგ გორგასალს მიაწერს. X ს. არაბი გეოგრაფი იბნ ჰაუკალი „გზათა და სამეფოთა წიგნში" აღნიშნავს: „ქალაქში (თბილისში. – *რედ.*) არის ტიბერიადის აბანოების მსგავსი აბანოები, რომელთა წყალიც უცეცხლოდ დუღს". ისტ. ცნობებით XIII ს. თბილისში მინერ. წყლის 65 ა. ყოფილა. თბილისის ა-ებზე ცნობებს გვაწვდიან XIII–XIV სს. ვენეციელი მოგზაური მარკო პოლო, XVII ს. რუსი ვაჭარი ვასილ გაგარა. იმავე ა-ებს აღწერს ვახუშტი ბაგრატიონი. XVII–XIX სს. თბილისში იყო ე. წ. გრილი, ორბელიანის, ერეკლეს, მეითარის, ბებუთას და სხვა ა-ები. ა-ს ძვ. თბილისში მარტო სამკურნალო და ჰიგიენური დანიშნულება არა ჰქონია, აქ ხშირად მთელი დღით მოდიოდნენ მოქალაქეები, ბანაობდნენ, ისვენებდნენ და ლხინსაც მართავდნენ. აქვე ამოწმებდნენ სადედამთილოები საპატარძლოს სილამაზეს. ამჟამად ძველი სამკურნ. ა-ების ბაზაზე ბალნეოლ. კურორტებია.

*წყარო*: ვ ა ხ უ შ ტ ი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, თ. ლომოურის და ნ. ბერძენიშვილის რედ., თბ., 1941; შ ა რ დ ე ნ ი  ჟ., მოგზაურობა საქართველოში, თარგმ. ფრანგულიდან ვ. ბარნოვის მიერ, ტფ., 1935.

*ლიტ.*: გ რ ი შ ა შ ვ ი ლ ი  ი., ძველი თბილისის ლიტერატურული ბოჰემა, თხზ. კრ. ხუთ ტომად, ტ. 3, თბ., 1963; Б а д р и а ш в и л и  Н., Тбилиси, Тб., 1957.



როსტომ მეფის აბანო. საბაზანო ოთახი (ჭრილი). XVII ს. აღადგინა არქიტექტორმა რ. გვერდწითელმა.

**აბანო,** ა ბ ა ნ ო ს  ს ე რ ი, უღელტეხილი კავკასიონის მთავარ წყალგამყოფ ქედზე, ბულანჩოსწვერისა და დიდგვერდის მთებს შორის; გადასასვლელი მდ. სტორის ხეობიდან თუშეთის ალაზნის ხეობაში. ზ. დ. 2950 *მ*.



აბანო (აბანოს სერი).

**აბანო,** სოფელი ქარელის რ-ნში (ბრეძის სოფსაბჭო), მდ. ლოპანისწყლის ნაპირზე. ზ. დ. 720 *მ*, ქარელიდან 27 *კმ*. ბრეძის მეხილეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა, კლუბი, 2 ბ-კა, მედპუნქტი, კავშირგაბმ. განყ-ბა, შუა საუკ. მოხატული ეკლესია. ა. იხსენიება 1636 როსტომ მეფის წყალობის წიგნში.

**აბანო,** სოფელი ყაზბეგის რ-ნში (კობის სოფსაბჭო), თრუსოს ხეობაში, მდ. თერგის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 2160 *მ*, ყაზბეგიდან 28 *კმ*. კობის ს. ორჯონიკიძის სახ. კოლ-ბა (მეცხვარეობა). კლუბი, ბ-კა, საავადმყოფო, XVII ს. კოშკები. ა-ს მიდამოები მდიდარია მინერ., მ. შ. თერმული სამკურნ. წყლებით, რ-ითაც მოსახლეობა ძველი დროიდან სარგებლობდა (აქედან – სოფლის სახელწოდება „ა."). ადრინდ. ფეოდ. ხანაში ა. შედიოდა წანარეთის ხევში, XIV ს-იდან – ქსნის, ხოლო XVI–XVIII სს-ში – არაგვის საერისთავოში. საქართვ. რუსეთთან შეერთების შემდეგ – ჯერ ანანურის, შემდგომ – დუშეთის მაზრის მთის ოლქში. ა-ს უძველესი მოსახლეობა ქართ. იყო. განვითარებული ფეოდალიზმის ხანაში მას შეერია დვალური, ხოლო გვიანდ. ფეოდ. ხანაში – ოსური ელემენტი. 1804 ა-ში სახლობდა 21 კომლი, 1860 წ. – 27.



აბანო. სოფელი ყაზბეგის რაიონში. კოშკები. XVII ს.

**აბანო,** სოფელი სამხრ. ოსეთის ავ ჯავის რ-ნში (ყემულთის სოფსაბჭო), მდ. სარითათის (მდ. ფაწის მარჯვ. შენაკადი)

ნაპირზე. ზ. დ. 1440 *მ*, ჯავიდან 20 *კმ*. წონის მეხორცეობა-მერძევეობის საბჭ. მეურნეობა. დაწყ. სკოლა; საშ. სკოლა (ინტერნატით) სოფ. ყემულთაში (3 *კმ*).

**ᲐᲑᲐᲜᲝᲔᲗᲘ,** სოფელი ამბროლაურის რ-ნში (ბუგეულის სოფსაბჭო), მდ. რიონის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 600 *მ*, ამბროლაურიდან 13 *კმ*. ფ. მახარაძის სახ. კოლ-ბა (მევენახეობა, მემინდვრეობა, მეცხოველეობა), რვაწლ. სკოლა სოფ. ბუგეულში (1 *კმ*), კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა.

**ᲐᲑᲐᲜᲝᲖᲘ** (Diospyros ebenum), ძვირფასმერქნიანი ხე *აბანოზისებრთა* ოჯახისა. მის მაგარსა და შავ მერქანს იყენებენ ავეჯისა და მუს. საკრავთა წარმოებაში. ხარობს ტროპ. ქვეყნებში.

**ᲐᲑᲐᲜᲝᲖᲘᲡ ᲐᲙᲐᲪᲘᲐ,** შ ა ვ ი   ა კ ა ც ი ა, შ ა ვ ი   ხ ე, მ ე რ ქ ა ნ შ ა ვ ი   ა კ ა ც ი ა (Acacia melanoxylon), ავსტრალიური მარადმწვანე ხე *მიმოზისებრთა* ოჯახისა. მის ქერქში 12%-მდე *ტანინია*. მერქანს იყენებენ საავეჯე მასალად (უმეტესად საინკრუსტაციოდ). კოლხეთსა და ზოგან აღმ. ამიერკავკასიაში გაშენებულია დეკორ. მიზნით. *მ. სახოკია.*

აბანოზის აკაცია.

**ᲐᲑᲐᲜᲝᲖᲘᲡᲔᲑᲠᲜᲘ** (Ebenaceae), ძვირფასმერქნიან მცენარეთა ოჯახი. ხარობს ტროპიკებსა და სუბტროპიკებში. ცნობილია 325 სახეობა. აქვს მორიგეობით განლაგებული კიდემთლიანი ფოთლები, უმეტესად ერთსქესიანი ორსახლიანი ყვავილები და კენკრა ნაყოფი. ბევრი სახეობა იძლევა ძვირფას მერქანს (იხ. *აბანოზი*); ზოგი სახეობის ნაყოფი იჭმება. ა-თა უმრავლესობა *ხურმის* გვარს განეკუთვნება. *ნ. წუწუნავა.*

**ᲐᲑᲐᲜᲝᲡ ᲛᲧᲘᲜᲕᲐᲠᲘ,** მყინვარი *მყინვარწვერის* აღმ. კალთაზე, მიემართება სამხრ.-აღმ-კენ. სიგრძე 4,2 *კმ*, ფართ. 1,6 $კმ^2$, უდიდესი სიგანე 610 *მ*. ასაზრდოებს მდ. თერგის შენაკადს — ჩხერს.

**ᲐᲑᲐᲜᲝᲡ ᲦᲠᲣᲑᲔᲚᲘ** (Euspongia officinalis), ცხოველი *ღრუბლების* ტიპისა. მისი ჩონჩხი შეიცავს განსაკუთრებულ რქოვან ნივთიერებას — სპონგინს, რ-ის მაგარი და ელასტ. ძაფებისაგან წარმოქმნილი ღრუბლოვანი მასა იხმარება ტანის დასაბანად, რაიმეს გასარეცხად და გასაწმენდად. გვხვდება ხმელთაშუა ზღვაში. ზოგან ხელოვნურადაც აშენებენ.

აბანოზისებრნი. იაპონური ხურმა (Diospyros kaki) ნაყოფიანი ტოტი.

**ᲐᲑᲐᲜᲝᲡᲮᲔᲕᲘ,** სოფელი დუშეთის რ-ნში. მდ. აბანოსხევი სოფელს 2 ნაწილად ყოფს: მარჯვ. მხარე ლაფანაანთკარის სოფსაბჭოში შედის, მარცხ. — ჭოპორტის სოფსაბჭოში. ზ. დ. 580 *მ*. დუშეთიდან 13 *კმ*. არაგვისპირის საბჭ. მეურნეობა (მევენახეობა, მეხილეობა). რვაწლ. სკოლა.

**ᲐᲑᲐᲠᲘ,** სოფელი ამბროლაურის რ-ნში (ლიხეთის სოფსაბჭო), ლეჩხუმის ქედის სამხრ. კალთაზე, მდ. ლუხუნისწყლის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 880 *მ*, ამბროლაურიდან 17 *კმ*. ლიხეთის კოლ-ბა (მეცხოველეობა, მემინდვრეობა, მებაღეობა). დაწყ. სკოლა; საშ. სკოლა სოფ. ლიხეთში (2 *კმ*). ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი).

**ᲐᲑᲐᲠᲛᲐᲦᲘ,** იხ. *აბრამაღი.*

**ᲐᲑᲐᲡ I,** შ ა ჰ-ა ბ ა ს   დ ი დ ა დ   წოდებული (27. I. 1571 — 19. I. 1629), ირანის შაჰი (1587—1629) *სეფიანთა* დინასტიისა, შაჰ მუჰამად ხუდაბანდას ძე, მხედართმთავარი. ა. I-ის ტახტზე ასვლის პირველსავე წლებში გამუდმებული შინაფეოდალური ომებისაგან დაუსტებულმა ირანმა ოსმალეთთან ომში (1578—90) მარცხი განიცადა. 1590 ა. I იძულებული გახდა ოსმალეთთან დაედო ირანისათვის საზარალო ზავი. შემდეგ ენერგიულად შეუდგა ცენტრ. ხელისუფლების გაძლიერებას. ებრძოდა ამირების სეპარატისტულ მისწრაფებებს, ყიზილბაშურ-თურქმანულ არისტოკრატიას სახელმწ. და სამხ. სარბიელზე დაუპირისპირა ირანის სამსახურში დაწინაურებული ქართველები, სომხები, ჩერქეზები (ე. წ. „ახალი არისტოკრატია“). მაგ., ისპაანის *ტარუღა* აუცილებლად ქართველი უნდა ყოფილიყო. ქართველებს ნიშნავდნენ ირანის პროვინციების *ბეგლარბეგებად*; *ყულარაღასის* თანამდებობაც ხშირად ქართველებს ეჭირათ. ქართველები დაწინაურდნენ კულტ. სარბიელზეც. ა. I-მა ჩაატარა სამხ. რეფორმა. შექმნა მუდმივი ჯარი (თოფანქჩიებისა და ღულამთა ნაწილები), საარტილ. პარკი (თოფხანე), ღულამთა გვარდია (ძირითადად ქართველებისაგან შედგებოდა). სამხ. რეფორმის გატარებაში მნიშვნელოვანი როლი შეასრულეს გამაჰმადიანებულმა ქართველმა *ალავერდი-ხან* უნდილაძემ და ინგლისელებმა — ძმებმა ანტონ და რობერტ შერლებმა. 1598 ა. I-მა დედაქალაქი ყაზვინიდან ისპაანში გადაიტანა. ირანის ცენტრ. რაიონების აღორძინების მიზნით მშობლიური მიწიდან აყარა და ირანში გადაასახლა სომეხი ვაჭარ-ხელოსნები (1605) და ქართვ. გლეხები (1616; იხ. *კახელების გადასახლება ირანში*), ხელს უწყობდა ვაჭრობა-ხელოსნობისა და საქალაქო ცხოვრების განვითარებას. ა. I დამპყრობლურ საგარეო პოლიტიკას ატარებდა. 1601—02 დაიპყრო ბაჰრეინის კ-ები. ოსმალეთთან ომების შედეგად (1603 — 12, 1616 — 18, 1623) აღადგინა ირანის ბატონობა ამიერკავკასიასა და ერაყში. 1597 უზბეკებს წაართვა ხორასანი, 1622 დიდ მოგოლებს — ყანდაარი. დიდ ყურადღებას აქცევდა აბრეშუმით ვაჭრობას, რაც შაჰის ხაზინის მონოპოლია იყო; ცდილობდა აბრეშუმის ექსპორტი ევროპაში აეცდინა ოსმალეთის საქარავნო გზებისათვის და სპარსეთის ყურით წარემართა. ამ მიზნით 1622 ოსტინდოეთის ინგლ. კომპანიის ფლოტის დახმარებით პორტუგალიელებს წაართვა კ. ჰორმოზი (კუნძ. აღებას ხელმძღვანელობდა *იმამყული-ხან* უნდილაძე). ა. I-ის საგარეო პოლიტიკაში მნიშვნელოვანი ადგილი ეჭირა საქართველოს საკითხს. ამიერკავკასიაში ბატონობის უზრუნველსაყოფად ა. I-ს აუცილებლად მიაჩნდა ქართლ-კახეთის ქრისტ. სამეფოების ყიზილბაშურ-მაჰმადიანურ სახანოებად გადაქცევა. 1614, 1616, 1617 ირანის ლაშქარი ა. I-ის მეთაურობით სამჯერ შემოესია ქართლ-კახეთს და ააოხრა (იხ. *აბას I-ის ლაშქრობანი საქართველოში*), 1625 კი აჯანყებული ქართველების წინააღმდეგ *ისა-ხან* ყორჩიბაშის სარდლობით კვლავ დიდი ლაშქარი გამოგზავნა (იხ. *მარაბდის ბრძოლა*, *სააკაძე* გიორგი). ქართველთა აჯანყებებმა 1615, 1625 (იხ. *მარტყოფის ბრძოლა*) და შეუპოვარმა წინააღმდეგობამ ა. I-ის გეგმები ჩაშალა. შაჰი იძულებული გახდა საქართველოს მიმართ კომპრომისული პოლიტიკის გზას დასდგომოდა. ა. I-ის დროს ირანს გაცხოველებული სავაჭრო-ეკონომ. და დიპლომატიური ურთიერთობა ჰქონდა დას. ევროპის სახელმწიფოებთან; ა. I-ის დროს ირანი პოლიტიკურად ძალზე გაძლიერდა.

აბანოზისებრნი. ჩვეულებრივი ხურმა (Diospyros lotus). ნაყოფებიანი ტოტი.

*წყარო*: ი ს ქ ა ნ დ ე რ-ბ ე გ   თ ო რ ქ მ ა ნ ი [ი ს ქ ა ნ დ ე რ   მ უ ნ შ ი], თარიხ ე ალამ არაი-ე აბბასი (ქვეყნის დამამშვენებელი ისტორია აბასისა), [წგნ.] 1—2, თეირანი, 1956—57.

*ლიტ.*: ბ ე რ ძ ე ნ ი შ ვ ი ლ ი   ნ., რუსეთ-საქართველოს ურთიერთობის ისტორიიდან XVI—XVII საუკუნეთა მიჯნაზე, მის წგნ.: საქართველოს ისტორიის საკითხები, წგნ, 4, თბ., 1967; გ ა ბ ა შ ვ ი ლ ი   ვ., ქართული დიპლომატიის ისტორიიდან (საქართველო და ანტიოსმალური კოალიციები XVI—XVII სს.), «მასალები საქართველოსა და კავკასიის ისტორიისათვის», 1954, ნაკვ. 31, გვ 59—128; მ ის ი ვ ე, ქართული ფეოდალური წყობილება XVI—XVII საუკუნეებში, თბ., 1958; ფ ა ლ ს ა ფ ი   ნ., ზენდეგანი-ე შაჰ-ე აბბას-ე ავვალ (შაჰ-აბას I-ის ცხოვრება), [წგნ.] 1—4, თეირანი, 1956—62; П е т р у ш е в с к и й   И. П., Очерки по истории феодальных отношений в Азербайджане и Армении в XVI — начале XIX вв., Л., 1949; B e l l a n   L., Chah Abbas I, P., 1932. *დ. კაციტაძე.*

**ᲐᲑᲐᲡ II** (1633—1666), ირანის შაჰი (1642—66) *სეფიანთა* დინასტიისა. სეფი I-ის ძე. 1649 დიდ მოგოლთაგან დაიბრუნა ყანდაარი. ხელი შეუწყო რუსეთსა და ევრ. ქვეყნებთან ირანის სავაჭრო ურთიერთობის განვითარებას. ცდილობდ. განეხორციელებინა აბას I-ის დამპყრობლური გეგმები კახეთის მიმართ, რამაც გამოიწვია სახალხო აჯანყება კახეთში (იხ. *კახეთის აჯანყება* 1659). ა. II-ის დროს ირანის პოლიტ. და კულტ. სარბიელზე მრავალი ქართვ. მოღვაწეობდა (როსტომ-ხან *სააკაძე*, ფარსდან *გორგიჯანიძე* და სხვ.).

*ლიტ.*: ფ უ თ უ რ ი ძ ე   ვ. ქართველი მოღვაწენი ერანის კულტურულ ასპარეზზე, «ანალები», 1947, [ტ.] 1.

**ᲐᲑᲐᲡᲗᲣᲛᲐᲜᲘ,** დაბა (1926-იდან) ადიგენის რ-ნში, მესხეთის ქედის ამხრ. კალთაზე, მდ. ოცხის ხეობაში. სმთო-კლიმ. კურორტი. ზ. დ. 1340 *მ*, ადიგენიდან 25 *კმ*, ახალციხიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 28 *კმ*. საშ. წლ. ტემპ-რა 6,4°C (იანვრისა —6,5°C, ივლისისა 17,2°C. ნალექები 626 *მმ* წელიწადში; შეფარდებითი ტენიანობა ზაფხულში 70%-ს აღწევს, სხვა დროს ზომიერია. მთის სუფთა ჰაერი, ზომიერად მშრალი ჰავა, მზის ნათების ხანგრძლივობა (3 ათ საათი წელიწადში) ტუბერკულოზის მკურნალობის ძირითადი ფაქტორებია. აქ უძველესი დროიდანვე ცნობილი იყო ჰიპერთერმული (ტემპ-რა 39-48,5°C სუსტად მინერალიზებული (0,4-0,5 *გ/ლ*) ქლორსულფატნატრიუმიანი წყაროები (გოლიათისა — ტემპ-რა 48,5°C, გველისა — ტემპ-რა 42°C, სურავანდისა — ტემპ-რა 39°C).

ჩ ვ ე ნ ე ბ ე ბ ი: ფილტვების ტუბერკულოზი განვითარების ყველა ფაზაში (შორს წასული პროცესის გარდა), ბრონქოადენიტისა და ლიმფადენიტის ქრონ. და ქრონიკული ფორმა, ტუბერკულოზი ცალმხრივი და ორმხრივი პნევმოთორაქსით (ჰიპოქსიისა და გულ-სისხლძარღვთა უკმარობის გარეშე), ხორხის ინფილტრაციული ტუბერკულოზი და სხვ.

ა-ში არის 10 ტუბსანატორიუმი, მ. შ. მიკროკლიმ. მაჩვენებლებით გამოირჩევა სანატორიუმი „არაზინდო“ (ზ. დ. 1425 *მ*) და „აღობილი“ (ზ. დ. 1600 *მ*). კურორტი მუშაობს მთელი წლის განმავლობაში. კულტსახლი (კინოდანადგარი), 2 საშ. სკოლა, მუს. სკოლა, საბავშვო ბაღი და ბაგა, 2 ბ-კა, პოლიკლინიკა, ფოსტა, კავშირგაბმ. განყ-ბა, ტელესარეტრანსლაციო სადგური, *აბასთუმნის ასტროფიზიკური ობსერვატორია*. ხიდი მდ. ოცხეზე (XII—XIII სს.), შუა საუკ. ეკლესია და „თამარის ციხე“, ეკლესია „ახალი ზარზმა“ (1899—1902; ინტერიერი მოხატა მ. ნესტეროვმა, 1902—04). „ა.“ ახალი სახელია (XIX ს-იდან). IX—X სს. ქართ. ისტ. წყაროები მას „ოძრახედ“ და „*ოძრხედ*“ მოიხსენიებენ. გვიანდ. შუა საუკუნეებში დამკვიდრდა „ოცხე“ („ოძრხეს“ სახენაცვალი ფორმა). კურორტის მშენებლობას საფუძველი ჩაეყარა XIX ს. 70-იან წლებში.

*ლიტ.*: Н о д и я   М. Ю., Курортные богатства Грузии, Тб., 1963.

**ᲐᲑᲐᲡᲗᲣᲛᲐᲜᲘ,** სოფელი ადიგენის რ-ნში (ვარხანის სოფსაბჭო), მესხეთის ქედის სამხრ. კალთაზე, მდ. ოცხის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 1160 *მ*, ადიგენიდან 18 *კმ*. ვარხანის მერძევეობა-მებოსტნეობის საბჭ. მეურნეობა. ყველ-კარაქის ქ-ნა. დაწყ. სკოლა; საშ. სკოლა სოფ. ვარხანში (უშუალოდ ესაზღვრება). ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი). სახელწოდება „ა.“, სახეცვლილი ფორმა „აბასთუბნისა“, წარმომდგარი უნდა იყოს ამ სოფელში მცხოვრებ აბასაძეთა (აბაზასძეთა) საგვარეულო

სახელისაგან. სოფელი „ა." დადასტურებულია „გურჯისტანის ვილაიეთის დიდ დავთარში" (XVI ს. მიწურული). ოსმალური ადმ. დაყოფით ა. ახალციხის ლივის ოცხის ნაჰიეში შედიოდა. 1829 დაუბრუნდა საქართველოს.

**ᲐᲑᲐᲡᲗᲣᲛᲐᲜᲘ,** სოფელი ზუგდიდის რ-ნში, მდ. ჯუმის მარცხ. მხარეს. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., მენჯი, ხეცერა). ზ. დ. 100 *მ,* ზუგდიდიდან 15 *კმ*. საბჭ. მეურნეობა (ტუნგი). რვაწლ. და საშ. სკოლა, 3 ბ-კა, 2 კლუბი (კინოდანადგარი).

**ᲐᲑᲐᲡᲗᲣᲛᲐᲜᲘ** (ასტრონ.), *მცირე ცთომილი* № 1390. აღმოაჩინა საბჭ. ასტრონ. გ. *შაინმა* (1935 წ. 3 ოქტ.). მანვე უწოდა სახელი აბასთუმნის ასტროფიზ. ობსერვ. პატივსაცემად. საშ. მანძილი მზიდან 513 მლნ. *კმ,* გარემოქცევის პერიოდი—6,4 წელი. საშ. *ვარსკვლავიერი სიდიდე* 14,6.

**ᲐᲑᲐᲡᲗᲣᲛᲜᲘᲡ ᲐᲡᲢᲠᲝᲤᲘᲖᲘᲙᲣᲠᲘ ᲝᲑᲡᲔᲠᲕᲐᲢᲝᲠᲘᲐ** საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიისა, სამეცნ.-კვლ. დაწესებულება, საბჭ. კავშირში პირველი სამთო ასტროფიზ. ობსერვატორია. დაარსდა 1932 დ. აბასთუმანში (დამაარსებელი და უცვლელი ხელმძღვანელი — ე. *ხარაძე*). 1937 გადაიტანეს ყანობილის მთაზე (1650 *მ*) აბასთუმნის მახლობლად. აქ ატმოსფეროს ახასიათებს მაღალი გამჭვირვალობა და სტაბილურობა. მზიანი დღეების საშ. წლ. რაოდენობა დაახლ. 250. ა. ა. ო-ის სამეცნ.-კვლ. მუშაობის ძირითადი მიმართულებებია: გალაქტიკის შესწავლა ფოტომეტრიული, სპექტრული, ფოტოგრ. ასტრომეტრიისა და ვარსკვლავთა დინამიკის მეთოდებით; არასტაციონარული და ცვალებადი ვარსკვლავების გამოკვლევა ელექტროკოლორიმეტრიული და სპექტროფოტომეტრიული მეთოდებით; მზის სისტემატ. ფოტოსფერული და ქრომოსფერული დაკვირვებანი და მის აქტიურ წარმონაქმნებში მიმდინარე ფიზ. პროცესთა შესწავლა; მთვარისა და დიდი პლანეტების ზედაპირის ფიზ. თვისებების შესწავლა ელექტროპოლარიმეტრიული მეთოდით: დედამიწის ზედა ატმოსფეროს ფიზ.-ქიმ. თვისებების შესწავლა ბინდისა და ღამის ცის სინათლის ელექტროფოტომეტრიისა და სპექტროსკოპიის მეთოდებით. ა. ა. ო-ის ძირითადი დანადგარებია: 1,25 *მ* დიამეტრის მქონე სარკიანი სრულიად ავტომატიზებული ტელესკოპი, 70-სანტიმეტრიანი მენისკური ტელესკოპი, 40 სანტიმეტრიანი რეფრაქტორი, 48-სანტიმეტრიანი რეფლექტორი ელექტროფოტომეტრითურთ, 36 — 44-სანტიმეტრიანი შმიდტის სისტემის ანაბერაციული ტელესკოპი, დიდი სამზეო ჰორიზ. ტელესკოპი, დაბნელებისგარეშე დიდი კორონოგრაფი, ქრომოსფერულ-ფოტოსფერული ტელესკოპი, ბინდისა და ღამის ცის ნათების დასაკვირვებელი სპექტრული და ელექტროფოტომეტრიული ხელსაწყოების კომპლექსი. ობსერვატორიაში დამუშავებული და დანერგილია ფოტოელექტრულ და კოლორიმეტრიულ დაკვირვებათა მეთოდიკა; გამოქვეყნებულია ვარსკვლავთა სპექტრული და ფერის მაჩვენებელთა ვრცელი კატალოგები; დადგენილია ვარსკვლავთშორისეთში მატერიის განაწილებისა და მისი თვისებების მრავალი კანონზომიერება; გამოქვეყნებულია გალაქტიკის ბნელ ნისლეულთა ატლასი; დამუშავებულია ვარსკვლავთა სივრცული სიმკვრივეების გამოთვლის მეთოდი; აღმოჩენილია კიბორჩხლისებრი ნისლეულის პოლარიზაცია და მითითებულია რადიოგამოსხივებასთან მისი კავშირი; აღმოჩენილია 2 კომეტა, 10-მდე მცირე ცთომილი, 10-მდე ცვალებადი ვარსკვლავი, 4 ახალი ვარსკვლავი, 2 ზეახალი ვარსკვლავი, რამდენიმე ასეული ემისიური და პეკულარული ვარსკვლავი, 17 პლანეტისებრი ნისლეული და 3 ვარსკვლავთა გროვა. ა. ა. ო. 1937-იდან ეფექტურად მონაწილეობს საკავშირო და საერთაშ. „მზის სამსახურში". 1967 თბილისში შეიქმნა ა. ა. ო-ის ლაბორატორია. ა. ა. ო. 1937-იდან გამოსცემს „ბიულეტენს", რ-შიც ქვეყნდება ობსერვატორიაში შესრულებულ დაკვირვებათა და გამოკვლევათა შედეგები; თსუ ასტრონომიის კათედრასა და საკავშირო ასტრონ.-გეოდეზ. საზ-ბის თბილ. განყ-ბასთან ერთად უშვებს „ასტრონომიულ კალენდარს" (1961-იდან).

*ლიტ.*: Харадзе Е. К., Абастуманская астрофизическая обсерватория, [М.], 1958.

**ᲐᲑᲐᲡᲘ** ფერჰად (დ. 24. VIII. 1899), ალჟირის პოლიტ. და სახელმწიფო მოღვაწე, პროფესიით ფარმაცევტი. მოითხოვდა ალჟირის ავტონომიას საფრ. კავშირის ფარგლებში. 1938 დააარსა „ალჟირის სახალხო კავშირი", 1944—56 მეთაურობდა ზომიერ ნაციონალისტურ ორგანიზაციებს: „მანიფესტისა და თავისუფლების მეგობართა ასოციაციას" (1944—45) და „ალჟირის მანიფესტის დემოკრატიულ კავშირს" (1946—56). 1956-იდან მიემხრო „ეროვნული განთავისუფლების ფრონტს". იყო ალჟირის რესპ. დროებითი მთავრობის პირველი თავ-რე (1958—61). 1962—63 ალჟ. ეროვნ. კრების თავ-რე. 1963 გადადგა (არ იზიარებდა მთავრობის საშინაო პოლიტიკას, მოითხოვდა ბურჟ. პარლამენტარიზმის შემოღებას, წინააღმდეგი იყო ერთპარტიული სისტემისა). იმავე წელს გარიცხეს „ეროვნული განთავისუფლების ფრონტიდან". აქტიურ პოლიტ. მოღვაწეობას აღარ ეწევა.

**ᲐᲑᲐᲡᲘ** ხოჯა აჰმად (დ. 7. VI. 1914), ინდოელი პროდიუსერი, კინორეჟისორი, სცენარისტი, მწერალი, ინდოეთის სახალხო თეატრების ასოციაციის (დაარსდა 1943) ერთ-ერთი ფუძემდებელი. დადგა ფილმები: „მიწის შვილები" (1946, საკუთარი სცენარის მიხედვით), „მგზავრი" (1953, საბჭ. ეკრანზე — „განგი"), „მუნა" (1954), „მოგზაურობა სამ ზღვას იქით" (1958, საბჭ. კავშირის და ინდოეთის ერთობლივი ნაწარმოები), „ქალაქი და ოცნება", „11 ათასი ქალიშვილი" (ორივე 1963). მისი სცენარების მიხედვით გადაღებულია „ამბავი დოქტორ კოტნისისა" (1946), „ავარა" (1951), „ბატონი 420" (1955) და სხვა ფილმები. ა. მსოფლიოს მშვიდობის საბჭოს წევრია (1958).

**ᲐᲑᲐᲡᲘᲐᲜᲔᲑᲘ,** აბასიდები, არაბი ხალიფების დინასტია (750—1258). წინასწარმეტყველ მაჰმადის ბიძის, ალ-აბასის შთამომავალნი (აქედან დინასტიის სახელწოდება). იხ. ნუსხა.

*ლიტ.*: Босворт К. Э., Мусульманские династии, М., 1971.

**ᲐᲑᲐᲡᲘᲐᲜᲗᲐ ᲡᲐᲮᲐᲚᲘᲤᲝ** (750—1258), ფეოდ. სახელმწიფო. განაგებდნენ *აბასიანების* დინასტიის ხალიფები. შეიქმნა *აბუ მუსლიმის* აჯანყების შედეგად, რ-მაც ბოლო მოუღო *ომაიანების* ბატონობას. ა. ს-ს ნაკლები ტერიტ. ეკავა, ვიდრე ომაიანთა სახალიფოს. VIII ს. II ნახევრიდან მოყოლებული სხვადასხვა დროს მას ჩამოსცილდა პირენეს ნ.-კ., ჩრდ. აფრიკა და სირია. შედარებით დიდხანს დარჩნენ ა.ს-ს შემადგენლობაში ერაყი, ირანი, შუა აზია, არაბეთის ნ.-კ., მც. აზიის ნაწილი და ამიერკავკასია. სახელმწიფოს პოლიტ. ცენტრმა სირიიდან ერაყში გადაინაცვლა. ხალიფა ალ-მანსურმა ტახტი ქ. ბაღდადში გადაიტანა. ამიტომ ა.ს-ს ხშირად ბაღდადის სახალიფოსაც უწოდებენ. თუ ომაიანები არაბი ტომების ზედა ფენას ეყრდნობოდნენ, აბასიანების სოც.-პოლიტ. დასაყრდენად ირანელი და შუააზიელი ფეოდალები იქცნენ. ა.ს-ში აღორძინდა *სასანიანების* ირანის პოლიტ. ინსტიტუტები (*ვეზირის* სახელო, მრავალუწყებიანი *დივანი*) და გაძლიერდა ინდ.-ირან. კულტ. ტრადიციები; ფართოდ განვითარდა სოფ. მეურნეობა, ვაჭრობა-ხელოსნობა, საქალაქო ცხოვრება; თვალსაჩინო მიღწევები მოიპოვა არაბ. მეცნიერებამ, ფილოსოფიამ და ხელოვნებამ; ბაღდადი საერთაშ. ვაჭრობის უმნიშვნელოვანეს ცენტრად იქცა. ა. ს-ს სამეურნეო-კულტ. განვითარებაში მნიშვნელოვანი წვლილი შეიტანეს არაბთა მიერ დაპყრობილმა ხალხებმა (სპარსელებმა, ტაჯიკებმა, სირიელებმა). აბასიანთა მმართველობის ხანაში გაძლიერდა სახალიფოს მფლობელობაში მყოფი ქვეყნების მოსახლ. ექსპლუატაცია, გამწვავდა კლასობრივი წინააღმდეგობანი. გახშირდა სახალხო ანტიფეოდ. აჯანყებები: *მუკანას აჯანყება* (776—83) შუა აზიაში, *ბაბექის აჯანყება* (816 — 37) აზერბაიჯანში და სხვ. ა. ს. საგრძნობლად დაასუსტა შავკანიანი მონების — *ზინჯების* აჯანყებამ (869—83). სახალხო აჯანყებებმა და დაპყრობილ ქვეყნებში ფეოდალიზმის განვითარებამ ხელი შეუწყო სეპარატისტული ტენდენციების გაძლიერებას, დააჩქარა ა. ს-ს დაშლა. მის ტერიტორიაზე IX—X სს-ში წარმოიქმნა ნახევრად დამოუკიდებელი ფეოდ. სახელმწიფოები, რ-ებსაც სათავეში უდგნენ ადგილ. დინასტიები: *ტაჰირიდები* — ხორასანში, *საფარიდები* — სისტანში, *სამანიდები* — შუა აზიაში, *ბუიდები* — ჩრდილო და დასავლეთ ირანში. ა. ს-ს დაშლა დააჩქარა აგრეთვე ქართვ. ხალხის განმათ. ბრძოლამ. IX ს-ში დაიწყო *თბილისის საამიროს* ჩამოცილება ა. ს-გან (იხ. *არაბობა საქართველოში*). სახალხო მოძრაობებისა და ფეოდ. განკერძოებათა წინააღმდეგ ბრძოლის მიზნით ხალიფა ალ-მუთასიმმა (833—42) თურქი მონებისაგან საგანგებო გვარდია შექმნა. თურქებმა თავი გამოიჩინეს ირანის, ამიერკავკ. და სხვა ხალხების განმათ. და ანტიფეოდ. აჯანყებების ჩაქრობაში, მაგრამ მათვე თავიანთ გავლენას დაუმორჩილეს აბასიანი ხალიფები. ა. ს-ს დაცემისათვის გადამწყვეტი მნიშვნელობა ჰქონდა ბუიდების მიერ ბაღდადის აღებას (945); აბასიანმა ხალიფებმა საერო ხელისუფლება დაკარგეს და მხოლოდ სუნიტების სულიერ მოძღვრებად დარჩნენ. ამიერიდან საერო მბრძანებლის აღმნიშვნელ ტერმინად მუსლიმ. აღმოსავლეთში *სულთანი* იქცა. აბასიანი ხალიფების რელიგ. ავტორიტეტი გამოიყენეს *სელჩუკებმა*. სელჩუკების წინამძღოლმა *თოღრულ-ბეგმა* 1055 ბაღდადი აიღო და ხალიფის მიერ ხელდასხმულ იქნა სულთნად. ამ აქტით სელჩუკთა ზედა ფენას უნდოდა ახლო აღმოსავლეთში თავისი გაბატონებისათვის კანონიერი ხასიათი მიეცა. 1258 ა. ს-ს ბოლო მოუღეს მონღოლებმა, რ-ებმაც ბაღდადი აიღეს და უკანასკნელი აბასიანი ხალიფა ალ-მუსთასიმი (1242—58) სიკვდილით დასაჯეს. 1261 საგვარეულოს გადარჩენილი წარმომადგენელი ალ-მუსთანსირი (ნამდვილად ეკუთვნოდა თუ არა იგი აბასიანთა დინასტიას, დადგენილი არ არის) ხალიფად აღიარა ეგვ. *მამლუქების* სულთანმა ბეიბარსმა. მისი შთამომავლები ხალიფობას ინარჩუნებდნენ ეგვიპტეში 1517-მდე, ვიდრე მათი უკანასკნელი წარმომადგენელი მუთავაქილ III ტყვედ არ წაიყვანა ოსმალეთის სულთანმა სელიმ I-მა. XVIII ს. ბოლოს ოსმალეთში შეიქმნა ყალბი ვერსია სელიმ I-თვის აბასიანთაგან სასულიერო ძალაუფლების გადაცემის შესახებ.

*წყარო:* Медников Н. А., Палестина от завоевания ее арабами до крестовых походов, по арабским источникам, [т. 1—4], СПб., 1897—1903 (Православный палестинский сб., т. 17).

*ლიტ.*: ნარკვევები მახლობელი აღმოსავლეთის ისტორიიდან (ფეოდალური ხანა), ვ. გაბაშვილის რედ., თბ., 1957; Бартольд В. В., Сочинения, т. 6, М., 1966, с. 15—



აბანოს მყინვარი.

**ᲐᲑᲐᲡᲘᲐᲜᲔᲑᲘ**

**აბასიანი ხალიფები**

| | |
|---|---|
| აბუ ლ-აბას ალ-საფაჰა | 750/54 |
| ალ-მანსური | 754/75 |
| ალ-მაჰდი | 775/85 |
| ალ-ჰადი | 785/86 |
| ჰარუნ ალ-რაშიდი | 786/809 |
| ალ-ამინი | 809/13 |
| ალ-მამუნი | 813/33 |
| ალ-მუთასიმი | 833/42 |
| ალ-ვასიკი | 842/47 |
| ალ-მუთავაქილი | 847/61 |
| ალ-მუნთასირი | 861/62 |
| ალ-მუსთაინი | 862/66 |
| ალ-მუთაზი | 866/69 |
| ალ-მუჰთადი | 869/70 |
| ალ-მუთამიდი | 870/92 |
| ალ-მუთადიდი | 892/902 |
| ალ-მუქთაფი | 902/08 |
| ალ-მუკთადირი | 908/32 |
| ალ-კაჰირი | 932/34 |
| ალ-რადი | 934/40 |
| ალ-მუთაქი | 940/44 |
| ალ-მუსთაქფი | 944/46 |
| ალ-მუტი | 946/74 |
| ალ-ტაიი | 974/91 |
| ალ-კადირი | 991/1031 |
| ალ-კაიმი | 1031/75 |
| ალ-მუკთადი | 1075/94 |
| ალ-მუსთაზჰირი | 1094/1118 |
| ალ-მუსთარშიდი | 1118/35 |
| ალ-რაშიდი | 1135/36 |
| ალ-მუკთაფი | 1136/60 |
| ალ-მუსთანჯიდი | 1160/70 |
| ალ-მუსთადი | 1170/80 |
| ალ-ნასირი | 1180/1225 |
| ალ-ზაჰირი | 1225/26 |
| ალ-მუსთანსირი | 1226/42 |
| ალ-მუსთასიმი | 1242/58 |

78; Беляев Е. А., Арабы, ислам и арабский халифат в раннее средневековье, М., 1965; Босворт К. Э., Мусульманские династии, М., 1971; Захoдер Б. Н., История восточного средневековья (Халифат и Ближний Восток), М., 1944; История стран зарубежной Азии в средние века, М., 1970; Мюллер А., История ислама с основания до новейших времен, пер. с нем., т. 2—3, СПб., 1895—96; Якубовский А. Ю., Ирак на грани VIII—IX вв. (Черты социального строя халифата при Аббасидах), Труды Первой сессии арабистов 14—17 июня 1935 г., М.—Л., 1937; Hitti Ph. K., History of the Arabs, 8 ed., L., 1964; Weil G., Geschichte der Chalifen, Bd. 1—5, Mannheim—Stuttg., 1846—62.

*ვ. ჩოჩიევი.*


ა. აბაშელი.

**აბას იბნ ალ-აჰნაფი** აბულ-ფადლ (750, ბაღდადი, — დაახლ. 808, იქვე), არაბი პოეტი. ჰარუნ ალ-რაშიდის კარის მგოსანი და ფავორიტი. ემხრობოდა ე. წ. ახალ მიმართულებას, რ-ის მიმდევრებმაც უარი თქვეს ისლამამდელი პოეზიის ნორმებზე და არაბ. პოეზიაში შემოიტანეს მანამდე უცნობი სახეები და შედარებები. მისმა ღაზალებმა დიდი გავლენა მოახდინა სატრფიალო-ელეგიური პოეზიის განვითარებაზე.

**აბას მარვაზი** (გ. დაახლ. 815), სპარსულ-ტაჯიკური ლიტ-რის წარმომადგენელი, პოეტი. მისი შემოქმედებიდან ორიოდე ფრაგმენტია შემორჩენილი ლიტ. წყაროებში. *ავფის* ანთოლოგიაში (1228) დამოწმებულია რვასტრიქონიანი კასიდა, რ-იც ა. მ-ს თითქოს ხალიფა ალ-რაშიდის შვილის მამუნის მარვში შესვლასთან (809) დაკავშირებით შეუთხზავს. მეცნიერთა ნაწილი უნდობლად ეკიდება ავფის ცნობას. მიუხედავად ამისა, ეს კასიდა დღემდე ახ. სპარს. პოეზიის უძველეს ნიმუშად ითვლება.

**აბას მაჰმუდ ალ-აკადი** (28.VI.1889, ქ. ასუანი, — 1964), ეგვ. არაბი მწერალი, პუბლიცისტი, ლიტერატურათმცოდნე, საზ. მოღვაწე. კაიროს არაბ. ენის აკად. და დამასკის არაბ. მეცნ. აკად. წევრი. ერთ-ერთი დამაარსებელია ლიტ. სკოლისა, რ-იც ინგლ. რომანტიზმის გავლენას განიცდიდა. ემხრობოდა აზრს, რომ არაბულ საფუძველზე ევრ. კულტ. ელემენტთა გადამუშავების შედეგად შექმნილიყო ერთიანი არაბ.-მუსლიმ. კულტურა. ა-ის ლექსთა პირველი კრებული დაიბეჭდა 1916. გამოაქვეყნა არაბ. და მსოფლიო ლიტ-რის საკითხებისადმი მიძღვნილი მრავალი პუბლიც. და კრიტ. ნაშრომი, აგრეთვე ლექსები, მოთხრობები, წიგნები ისტ.-რელიგ. და ისტ.-ფილოს. თემაზე.

**აბას-მირზა** (26. VIII. 1789—25.X. 1833), ირანის სახელმწ. მოღვაწე, *ფათალი-შაჰის* ძე და მემკვიდრე. აზერბაიჯანის ბეგლარბეგი. ირანის სახელმწ. საქმეებისა და საგარეო პოლიტიკის ფაქტობრივი გამგებელი. ძირითად ამოცანად მიაჩნდა ამიერკავკასიიდან რუსეთის განდევნა. სარდლობდა ირანის ლაშქარს რუსეთ-ირანის პირველი (1804—13) და მეორე (1826—28) ომების დროს. სცადა ირანის სამხ. ძალების ევრ. წესზე რეორგანიზაცია. ა-მ მჭიდრო კავშირი დაამყარა საქართვ. რუსეთთან შეერთებით უკმაყოფილო ქართვ. ფეოდალებთან, რ-თა ერთი ნაწილი თავრიზში მის კარზე იმყოფებოდა. 1828 იძულებული გახდა ხელი მოეწერა რუსეთთან *თურქმანჩაის ზავზე* და ეცნო ამიერკავკასიაში ირანის სამფლობელოების დაკარგვა.

**აბას I-ის ლაშქრობანი საქართველოში,** ირან-ოსმალეთს შორის 1590 დადებული ზავით ამიერკავკასიაში ოსმალები გაბატონდნენ. 1603 *აბას I-მა* დაარღვია ზავი და ომი გამოუცხადა ოსმალეთს. მისი მიზანი იყო აღმ. ამიერკავკასიიდან ოსმალების განდევნა, სომხეთის, აზერბაიჯანისა და ქართლ-კახეთის დაპყრობა; განსაკუთრებით ისწრაფოდა ხელთ ეგდო კახეთის სამეფო, რ-იც XVI ს. ბოლოდან რუსეთის ხელდებული იყო. აბას I-ის მიერ ერევნის აღების (1604) შემდეგ ოსმალებმა უბრძოლველად დატოვეს ლორის, დმანისისა და თბილისის ციხეები. 1606 ზაფხულში აბას I ქართლში შემოვიდა. ქართლი და კახეთი ირანის ვასალები გახდნენ. 1612 ირან-ოსმალეთის ზავით აღმ. ამიერკავკასია ირანის სამფლობელოდ გამოცხადდა. აბას I-ს არ აკმაყოფილებდა ქართლ-კახეთის ვასალობა, ამიტომ 1612 წელსვე შეუდგა ლაშქრობის სამზადისს. 1613 წ. 16 ოქტ. ირანის დიდი ლაშქარი ისპაანიდან საქართველოსკენ დაიძრა, გაიარა არდებილი და ყარაბაღში დადგა. აბას I ხმებს ავრცელებდა, თითქოს ოსმალეთზე გალაშქრებას აპირებდა და კახეთის მეფე თეიმურაზ I-ს ერთგულების ნიშნად მძევლები მოსთხოვა; ამავე დროს ოსმალეთის სულთანს აცნობა, რომ ქართლ-კახეთის დასჯა ჰქონდა განზრახული. თეიმურაზმა აბას I-ს მძევლებად გაუგზავნა დედა — ქეთევან დედოფალი და მცირეწლოვანი ვაჟები ლევანი და ალექსანდრე. მოგვიანებით შაჰმა თეიმურაზიც იხმო. თეიმურაზი არ ეახლა და აბას I კახეთზე წამოვიდა. ირანის ლაშქარი კახეთში ორი მხრით — სამხრ.-დასავლეთიდან და აღმოსავლეთიდან შემოიჭრა (1614, მარტი). კახეთის თავადობამ, რ-ის ნაწილიც აბას I-ს წინასწარ ჰყავდა მოსყიდული, ბრძოლა არ ინდომა. უჯაროდ დარჩენილმა თეიმურაზ I-მა მცირე რაზმით ჟალეთთან ბრძოლაში ალყა გაარღვია და ქართლში გადავიდა. თავდაცვისათვის მზად არც ქართლის მეფე ლუარსაბ II აღმოჩნდა და ისინი იძულებული გახდნენ იმერეთის მეფეს გიორგი III-ს შეჰხიზნოდნენ. აბას I-ის ლაშქარი 50 დღე აოხრებდა და ძარცვავდა კახეთს. მტერმა ხელთ იგდო თორღას ციხეში გადამალული სამეფო განძი, მრავალი ტყვე და დიდძალი ქონება; მარტო ერწო-თიანეთიდან 30 ათასი ტყვე და 40 ათასი სული საქონელი წაასხა, ტყვედ წაიყვანა აგრეთვე კახეთში მცხოვრები სომხები, ებრაელები და შირვანელი გლეხების დიდი ნაწილი; ალავერდის ტაძარი ციხესიმაგრედ აქცია და შიგ ირანელთა გარნიზონი ჩააყენა. აბას I-მა კახეთის ხანად გამაჰმადიანებული ბაგრატიონი ისა-ხანი (თეიმურაზ I-ის ბიძაშვილი) დანიშნა და ვექილად (მეთვალყურე-მრჩეველი) თავადი დავით ჯანდიერი მიუჩინა. მაისის შუა რიცხვებში აბას I ლაშქრით ქართლში გადავიდა, გორისა და სურამის ციხეები შეაკეთებინა და შიგ გარნიზონები ჩააყენა. შაჰმა იმერეთის მეფეს ლუარსაბ II-ისა და თეიმურაზ I-ის გაცემა მოსთხოვა, მაგრამ უარი მიიღო. შემდეგ მაინც მოახერხა ლუარსაბ II-ის ხელში ჩაგდება (1614 წ. 17 ოქტ.). ქართლის საქმეების მოგვარებისთანავე აბას I ძირითადი ლაშქრით ირანში დაბრუნდა. თან წაიყვანა ტყვეები და „შაჰი-სევანის" („შაჰის მეგობარი") ლაშქარში „ნებით" ჩაწერილი რამდენიმე ათასი კახელი და ქართლელი მეომარი ოჯახებითურთ. 1615 კახეთში აჯანყებამ იფეთქა (იხ. *კახეთის აჯანყება* 1615). 1616 აბას I-მა კვლავ გამოილაშქრა საქართველოზე. მას გადაწყვეტილი ჰქონდა მთლიანად მოესპო კახეთის მოსახლეობა — მამაკაცები გაეწყვიტა, ქალები და ბავშვები ტყვედ წაეყვანა და კახეთში თურქმანული ტომები ჩამოესახლებინა. შირვანის ბეგლარბეგი იუსუფ-ხანი აღმოსავლეთიდან შეიჭრა კახეთში, ქ. ზაგემსა და მის მიმდგომ მხარეებს შეუტია. შაჰი კი ჯერ ქართლში შევიდა, თბილისში დადგა, ქართლის მმართველად ბაგრატ-ხანი (ბაგრატ VII) დანიშნა, შემდეგ კახეთში გადავიდა და ჯარი სხვადასხვა მხარეს შეუსია. თეიმურაზ I-ს არც ოსმალეთი დაეხმარა, არც ქართლის ფეოდალები მიეშველნენ და იგი იძულებული გახდა კვლავ იმერეთში გადახვეწილიყო. კახეთის მოსახლ. უდიდეს გასაჭირში ჩავარდა. ნაწილი ალაზანს გაღმა გავიდა, იქ მიწაყრილებიააგო, წყლით სავსე თხრილები შემოავლო და თავდასაცავად მოემზადა. დიდი მსხვერპლის ფასად აბას I-მა ადიდებული ალაზანი გადალახა და 20 დღის განმავლობაში უტევდა კახელების სიმაგრეებს. უთანასწორო ბრძოლაში კახელები დამარცხდნენ. მხარე ნანგრევებად იქცა; მამაკაცთა უმრავლესობა მტერს შეაკვდა, ქალები და ბავშვები კი ტყვედ წაიყვანეს. მოკლულთა რიცხვი დაახლ. 70 ათ. აღწევდა, ტყვედ წაყვანილთა კი 130 ათ. აჭარბებდა. შაჰმა კახეთში გარნიზონები დატოვა და თბილისზე გავლით ირანისაკენ გაემართა (1616 ზაფხული). კახელებს ბრძოლა არ შეუწყვეტიათ. 1616 ბოლოს აბას I-მა კახეთში დიდი ლაშქარი გამოგზავნა *ისახან* ყორჩიბაშის მეთაურობით. მტერი ქიზიყს შეესია. კახელები დამარცხდნენ. ირანელებმა ამჯერად 20 ათ. ტყვე წაიყვანეს. კახეთის მოსახლეობა ისევ განაგრძობდა ბრძოლას. ამიტომ 1617 გაზაფხულზე აბას I-მა კვლავ დალაშქრა კახეთი. პირველი ბრძოლა ხორნაბუჯის ციხესთან გაიმართა. თავგანწირული წინააღმდეგობის შემდეგ მეციხოვნეები იძულებული გახდნენ ციხე შაჰისთვის ჩაებარებინათ. მეომრებისა და მოსახლ. ნაწილი ირანში გადაასახლეს, ნაწილი კი ბაგრატ-ხანის თხოვნით ქართლში გადაიყვანეს. შაჰის ჯარებს დიდი წინააღმდეგობა გაუწია ქიზიყის მოსახლეობამ. ბევრი მტერს შეაკვდა, ხოლო რამდენიმე ათასი კაცი, მეტწილად ქალები და ბავშვები, სპარსელებმა ტყვედ წაასხეს. აბას I-მა კახეთი ორად გაყო: ივრის დას. მხარე ბაგრატ-ხანს ჩააბარა, აღმოსავლეთი კი განჯის მმართველს ფეიქარ-ხანს გადასცა. დაცარიელებულ კახეთში თურქმანების ჩამოსახლება დაიწყო. ამის შემდეგ შაჰი თბილისზე გავლით ირანისაკენ გაემართა. კახელების მძიმე მდგომარეობით ისარგებლეს დაღესტნელმა ფეოდალებმაც, კახეთიდან მრავალი ტყვე წაიყვანეს და დიდძალი ქონება გაზიდეს. სამწლიანი (1614—17) უთანასწორო ბრძოლების შედეგად კახეთის ზოგი ქალაქი და სოფელი სრულიად განადგურდა. ბრძოლებში 100 ათ. კაცი დაიღუპა, 200 ათ. კი ტყვედ წაიყვანეს და ფერეიდანში, მაზანდარანსა და ირანის ზოგიერთ სხვა პროვინციაში ჩაასახლეს. მნიშვნელოვანი ზარალი ნახა ქართლმაც. აბას I-მა ამ ლაშქრობებით ვერ დაიმორჩილა ქართველი ხალხი. ბრძოლა შემდეგშიც დიდხანს გრძელდებოდა (იხ. *მარტყოფის ბრძოლა, მარაბდის ბრძოლა, სააკაძე გიორგი*).

*ლიტ.*: გვრიტიშვილი დ., ნარკვევები საქართველოს ისტორიიდან (XV—XVII სს.), [წგნ.] 2, თბ., 1965; ჯამბურია გ., გიორგი სააკაძე, თბ., 1964; იხ. აგრეთვე ლიტ. სტ-თან აბას I.

*გ. ჯამბურია.*

**აბას საჰათი,** იხ. *მეჰდიზადე* აბას საჰათი.

**აბატი** (იტალ. abbate<ლათ. abbas< არამ. abba — მამა), საეკლ. ტიტული, რ-იც VI ს. დასაწყისში ენიჭებოდა რომის კათოლ. ეკლესიაში მამათა მონასტრის წინამძღვარს (დედათა მონასტრის წინამძღვარი — აბატისა, ლათ. abbatissa). თავდაპირველად ა-ს ირჩევდნენ ბერმონაზვნები, ამტკიცებდა ეპისკოპოსი. ა. განაგებდა მონასტერსა და სამონასტრო მამულს. VII ს-იდან სააბატოს საქმეებში ეპისკოპოსები ერეოდნენ და ხშირად ა-ად თავისთვის სასურველ პირს ნიშნავდნენ. ზოგი ა. თავს აღწევდა ეპისკოპოსის გავლენას და უშუალოდ პაპს ემორჩილებოდა. VII—IX სს. სააბატოს ზოგჯერ სათავეში უდგნენ საერო პირები. უფრო გვიან ა-ს უწოდებდნენ იმასაც, ვინც საააბატოს შე-

მოსავლით სარგებლობდა. ზოგჯერ ა-ად საერთოდ სასულიერო პირსაც მოიხსენიებენ.

**აბაღა-ხანი** (1234—82), ირანის მონღოლი გამგებელი (1265—82) ილხანთა ანუ *ჰულაგუიანების* დინასტიისა; *ჰულაგუხანის* უფროსი ძე და მისი პოლიტიკის განმგრძობი. ა-ის მმართველობის დროს გრძელდებოდა ბრძოლა *ოქროს ურდოსთან*. ირანის ჩრდ. საზღვრის (დარუბანდი) დაცვის მიზნით შირვანში მუდმივად მორიგეობდნენ მონღ. და ქართვ. მოლაშქრენი. ა-ს მტრული ურთიერთობა ჰქონდა აგრეთვე ჩაღათას ულუსთან. 1273 მისმა ლაშქარმა ააოხრა ბუხარა. ა-ის რამდენიმე მარცხიან ლაშქრობაში ეგვ. მამლუქების წინააღმდეგ ქართველთა რაზმებიც მონაწილეობდნენ. ა-მა ურთიერთობა დაამყარა რომის პაპთან და დას. ევრ. სახელმწიფოებთან.

*ლიტ*: ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 3, თბ., 1966; История Ирана с древнейших времен до конца XVIII в., Л., 1958.

**აბაშა,** მდინარე გეგეჭკორისა და აბაშის რ-ნებში, მდ. ტეხურის მარცხ. შენაკადი. სიგრძე 66 *კმ*, აუზის ფართ. 370 *კმ*$^2$. იწყება ასხის კირქვული მასივის სამხრ. კალთებიდან. მის სათავეს ქმნის მდ-ები რაჩხისწყალი და ტობი, რ-ებიც ერთდება სოფ. ბალდის ზემოთ (ზ. დ. 325 *მ*). ასხის მასივის სამხრ.-დას. ფერდობსა და აბედათის მთის ჩრდ.-აღმ. ბოლოს შორის, ე. წ. გაჭედილთან, ა. აჩენს 50—70 *მ* სიღრმის ვიწრო (სიგანე 5—6 *მ*) კანიონს. ამ ადგილზე აგებულია აბაშის ჰესი. ა. საზრდოობს მიწისქვეშა, წვიმისა და თოვლის წყლით. ჩამონადენი შედარებით თანაბრად ნაწილდება წლის განმავლობაში.



მდინარე აბაშის ერთ-ერთი სათავე.

**აბაშა,** ქალაქი (1964-იდან). აბაშის რ-ნისა და საქალაქო საბჭოს ცენტრი (სოფლები: პატარა კვათანა და დიდი კვათანა). მდებარეობს მდ-ებს აბაშასა და ნოღელას შორის, ზ. დ. 23 *მ*, რკინიგზის სადგ., თბილისიდან 258 *კმ*; 1974 შეფასებით — 5,6 ათ. მცხ. (1939 აღწ. — 2,2 ათ., 1959 წ. — 4,5 ათ., 1970 წ. — 5,2 ათ.). ადგილ. მრეწვ. კომბინატი, საქსოვი, რეზინის ფეხსაცმლის და ჩაის ფ-კები, ეთერზეთების ქ-ნა-მეურნეობა, მექან. ქ-ნა, კოლ-ბა (მემინდვრეობა, მეცხოველეობა), რვაწლ. და 2 საშ. სკოლა, სას.-სამ. ტექნიკუმი, 2 ბ-კა, კულტსახლი, 1 ბაგა, 3 საბავშვო ბაღი, პიონერთა სახლი, ფართოეკრანიანი კინოთეატრი, მუს. სკოლა, სპორტ. სკოლა, საავადმყოფო, ტუბდისპანსერი, პოლიკლინიკა.

**აბაშა,** სამტრედიის რ-ნის სოფლების *ზემო აბაშისა* და *ქვემო აბაშის* ძვ. სახელწოდება.

**აბაშევოს კულტურა,** ბრინჯაოს ხანის არქეოლ. კულტურა, გავრცელებული ძვ. წ. II ათასწლ. II ნახ-ში ვოლგისპირეთის ტყე-სტეპისა და ტყის ზონაში, თანამედროვე მარეთის, ჩუვაშეთისა და ბაშკირეთის, აგრეთვე სამხრ. ურალისპირეთის ტერიტორიაზე. 1925 სოფ. აბაშევოს ყორღანები პირველად შეისწავლა ვ. სმოლინმა, სამარხებში აღმოჩნდა გეომ. ორნამენტით შემკული თიხის ჭურჭელი, სპილენძისა და ვერცხლის სამკაული, ქვის, ძვლისა და სპილენძის იარაღი. ა. კ-ის ტომები მისდევდნენ მესაქონლეობას, მიწათმოქმედებას, ნადირობას, თევზჭერას, სპილენძის დამუშავებას. ა. კ-ის ტომების ნასოფლარები ჯერჯერობით მხოლოდ ურალისპირეთშია აღმოჩენილი. ზოგი მკვლევარის აზრით, ა. კ., ისე როგორც *ფატიანოვოს კულტურა*, წარმოშობით *შუა დნეპრისპირეთის კულტურას* უკავშირდება.

*ლიტ*.: Абашевская культура в Среднем Поволжье, М., 1961 (Материалы и исследования по археологии СССР, в. 97).

**აბაშეთი** (<არაბ. ჰაბაშ), *ეთიოპიის* ძვ. ქართ. სახელწოდება.

**აბაშელი** (ნამდვ. გვარი ჩ ო ჩ ი ა), ალექსანდრე (ისაკ) ბესარიონის ძე [15 (27). VIII. 1884, სოფ. საჩოჩიო, ახლანდ. აბაშისპირი, აბაშის რ-ნი, — 27. IX. 1954, თბილისი], ქართველი საბჭ. პოეტი. დაიბადა ღარიბი გლეხის ოჯახში. სწავლობდა აბაშის ორკლასიან სასწავლებელში. მსახურობდა საჩოჩიოს ფოსტის მოხელედ. რევ. მოძრაობაში მონაწილეობისათვის 1906 გადაასახლეს სოლვიჩეგოდსკში. გადასახლებიდან დაბრუნების შემდეგ (1908) მუშაობდა თბილისში „კავკაზისა“ და „ნოვაია რეჩის“ რედაქციებში. აქ გამოქვეყნდა ა-ის პირველი ლექსები რუსულ ენაზე. მისი პირველი ქართ. ლექსი „შავი აჩრდილი“ 1910 დაიბეჭდა (ჟურნ. „თეატრი და ცხოვრება“, № 28). 1905 რევოლუციის ოპტიმისტური და რეაქციის პერიოდის სევდიანი განწყობილებები აირეკლა ა-ის ლექსთა პირველ წიგნში „მზის სიცილი“ (1913). კრებულის ძირითადი თემაა ე. წ. მზის კულტი, რ-საც ორგანულად უკავშირდება რეალისტური და სიმბოლისტური ტენდენციები. 20-იანი წწ. დასაწყისისათვის ა-ის შემოქმედებაში მომძლავრდა დეკადენტური მოტივები (კრებ. „ანთებული ხეივანი“, 1923); იგი *„აკადემიური მწერლობის კავშირის“* აქტ. წევრი გახდა. საბჭ. საქართველოში სოციალისტურ გარდაქმნებთან ერთად ა-ის პოეზიაში ახალი ეტაპი დაიწყო (ლექსი „თბილისი“, 1926). ლექსთა წიგნში „გაბზარული სარკე“ (1929) პოეტი „ეპოქისათვის თანამგზავრული სიმღერის“ თქმას მოითხოვდა. ა-ის შემოქმედებაში დამკვიდრდა ახალი ქვეყნის მშენებლობის თემატიკა (ლექსები „ოქტომბრის ქუხილი“, 1937; „უკვდავება“, „სამშობლოსადმი“, 1938; კრებ. „მზე და სამშობლო“, 1939). სამამულო ომის დროს დაწერილ ლექსებში („ცამ დაიქუხა გუშინ“, 1941; „დედის წერილები“, 1941; „არ მოუშვა, დაჰკარი“, 1942; „ომში მიმავალ ქართველ მეომარს“, 1942; კრებ. „გმირული დღეები“, 1942) პოეტმა უმღერა საბჭ. ხალხის გმირობას. ომის შემდეგ ა-მა მრავალი ლექსი უძღვნა საბჭ. პატრიოტიზმს, ხალხთა მეგობრობას, მშვიდობას, შრომას, პარტიას („ჩემი მადლობა“, 1944; „ოვანეს თუმანიანის ხსოვნას“, 1948; „მომავალ დღეთა სინათლეს ვხედავ“, 1949; „პუშკინს“, 1949 და სხვ.). ა-ის კალამს ეკუთვნის აგრეთვე მოთხრობები „ქალი სარკეში“ (1930), „ატმის ყვავილი“ (გამოქვ. 1959), კრიტ. წერილები. დაუმთავრებელი დარჩა რომანი „ირმა“. მისი რედაქციით გამოვიდა ვაჟა-ფშაველას თხზულებათა პირველი სრული კრებული. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით.

*თხზ*.: თხზულებათა კრებული ორ ტომად, თბ., 1958—60, რჩეული, თბ., 1967.

*ლიტ*.: ბ ე ნ ა შ ვ ი ლ ი დ., კრიტიკული ნარკვევები XX ს. ქართულ ლიტერატურაზე, ტ. 1, თბ., 1967; რ ა დ ი ა ნ ი შ., XX ს. ქართული ლიტერატურა, თბ., 1959; ჭ ი ლ ა ი ა ს., XX ს. ქართული მწერლობა, ტ. 2, თბ., 1959.

*ს. ჭილაია.*

**აბაშვილი** გიორგი სიმონის ძე (დ. 8. I. 1910, თბილისი), საბჭ. ვიცე-ადმირალი. სკკპ წევრი 1943-იდან. დაამთავრა ლენინგრ. სამხ.-საზღვ. სასწავლებელი (1931) და დაინიშნა ბალტიის ფლოტის საესკადრო ნაღმოსან „ვოლოდარსკის“ შტურმანად. 1932—34 საესკადრო ნაღმოსან „ლენინის“ შტურმანი იყო, 1935—36 — სასწავლო გემის უფროსის მოადგილე, 1936 — საგუშაგო ხომალდ „პურგას“, ხოლო 1939 — საგუშაგო ხომალდების დივიზიონის მეთაური. მონაწილეობდა თეთრფინელების წინააღმდეგ ომსა და დიდ სამამულო ომში. 1944 მეთაურობდა საესკადრო ნაღმოსნების დივიზიონს, თავი გამოიჩინა ლენინგრადის ბლოკადის გარღვევისათვის ბრძოლებში. 1962-იდან თადარიგშია. დაჯილდოებულია ლენინის, წითელი დროშის, წითელი ვარსკვლავის, ნახიმოვის ორდენებითა და მედლებით.

*ლიტ*.: ყ უ რ ა შ ვ ი ლ ი გ., სამშობლოს ერთგული შვილები, თბ., 1965.



გ. აბაშვილი.

**აბაშისპირი** (ყოფ. ს ა ჩ ო ჩ ი ო), სოფელი აბაშის რ-ნში (ნორიოს სოფსაბჭო). ზ. დ. 20 *მ*, აბაშიდან 1,5 *კმ*. ნორიოს ი. სტალინის სახ. კოლ-ბა (მემინდვრეობა, მეცხოველეობა). რვაწლ. სკოლა, ბ-კა.

**აბაშის რაიონი,** ადმ.-ტერ. რაიონი დას. საქართველოში, კოლხეთის დაბლობზე. 1917-მდე ახლანდელი ა. რ-ის ტერიტ. ქუთაისის გუბერნიის სენაკის მაზრაში შედიოდა, 1917—30 — სენაკის მაზრაში; 1930 ადმ.-ტერ. დაყოფით. გამოეყო სენაკის მაზრას, როგორც ცალკე რ-ნი; 1963—66 შედიოდა გეგეჭკორის რ-ნში, 1966-იდან კვლავ გამოიყო ახლანდელ საზღვრებში. ჩრდ-ით ესაზღვრება გეგეჭკორის, აღმ. — წულუკიძისა და სამტრედიის, სამხრ. — სამტრედიისა და ლანჩხუთის, დას. — ცხაკაიას რ-ნები. ფართ. 320,5 *კმ*$^2$. რაიცენტრი — ქ. აბაშა. რ-ნში შედის 1 საქალაქო (აბაშა) და 14 სასოფლო საბჭო: გეზათი, ზანათი (ცენტრი — გაღმა ზანათი), კეთილარი, მარანი, ნაესაკაო, ნორიო, ონტოფო (ცენტრი — პირველი ონტოფო), პირველი მაისი, სამიქაო, სეფიეთი, სუჯუნა, ქოლობანი, ძველი აბაშა, წყემი; 1 ქალაქი, 42 სოფელი.



ბუნება. რ ე ლ ი ე ფ ი. რ-ნის ტერიტ. ზ. დ. 20—50 *მ* სიმაღლის ვაკე-დაბლობია. აგებულია მეოთხეული ნალექებით (რიყნარით, ქვიშებით, თიხებით). დახრილია ჩრდ.-აღმ-იდან სამხრ.-დასკენ. რ-ნის უმაღლესი ადგილი სოფ. სეფიეთის მიდამოებშია. აქ ტალღისებრი მცირე ამაღლებანია. მდ-ების ცხენისწყლისა და ნოღელას კალაპოტში არის მაღალი ხარისხის საშენი ქვიშა და ხრეში, სოფ. ძიგურისა და ნაესაკაოს მიდამოებში — საagური თიხა.

ჰ ა ვ ა. რ-ნში ნოტიო სუბტროპ. ჰავაა. საშ. წლ. ტემპ-რა 14°C, იანვრის ტემპ-რა 4,9°C, ივლისისა 22,9°C. აბსოლ. მინიმუმი — 19°C, აბსოლ. მაქსიმუმი — 39°C. ნალექები 1622 *მმ* წელიწადში. ზაფხული ზოგჯერ გვალვიანია; გაზაფხულზე იცის მოულოდნელი ყინვები. ქარები მუსონურია, ხშირია ფიონები და ბრიზები.

შ ი გ ა წ ყ ლ ე ბ ი. ჰიდროგრ. ქსელი ხშირია. რ-ნის ფარგლებში უმეტესად მოქცეულია მდინარეთა ქვემო დინებები. სამხრ. ნაწილში აღმ-იდან დას-კენ 42,4 *კმ*-ზე მდოვრედ მიედინება მდ. რიონი, აჩენს *მეანდრებსა* და ე. წ. ნარიონალებს. აბაშისა და სამტრედიის რ-ნების საზღვარზე მოედინება რიონის მარჯვ. შენაკადი ცხენისწყალი; რ-ნის ჩრდ.-დას. ნაწილში — მდ. აბაშა, რ-იც ერთვის ტეხურს; მცირე მდ-ებია ზანა, კოვზა, ნოღელა; ცხენისწყალს მარჯვნიდან გამოეყოფა ტოტი — დიდი ნოღელა (ამჟამად ნაწილობრივ დაწყვეტილია). მდინარეთა საზრდოობა შერეული ხასიათისაა. წყალდიდობა — გაზაფხულზე, წყალმცირობა — ზამთარში. რ-ნის სამხრ.-დას. ნაწილში სირიაჩქონის ჭაობია, რ-იც გურია-სამეგ-

რელოს რიონისპირა ჭაობის გაგრძელებაა. რ-ნში გამოვლინებულია სასმელი არტეზიული წყლები (აბაშა, ეწერი, ზანათი, კეთილარი, ნორიო, ონტოფო, სუჯუნა, ტყვირი).

ნ ი ა დ ა გ ე ბ ი. ძირითადად გავრცელებულია ალუვიური კარბონატული ნიადაგი, ჩრდ.-დას. ნაწილში — სუბტროპ. ეწერი, სამხრ.-დასავლეთში, რიონის მარცხ. სანაპიროზე — ჭაობიანი ნიადაგები. გაჰყავთ წყალსაწრეტი არხები.

მ ც ე ნ ა რ ე უ ლ ი ს ა ფ ა რ ი კოლხური ტიპისაა. ტყე და ბუჩქნარი იშვიათია. ხის ჯიშებიდან უმთავრესად გვხვდება მურყანი, შემაღლებულ ადგილებში — ჭალის მუხა და წიფელი. გავრცელებულია თელაც. უხვადაა ლეშამბო. ტყეებში არის აგრეთვე თხილი, თუთა, პანტა და მაჟალო.

ც ხ ო ვ ე ლ თ ა ს ა მ ყ ა რ ო. მრავლად არის ტურა, მელა, მაჩვი, კვერნა, დედოფალა, კურდღელი, იშვიათად — წავი. შემცირებულია არეალი გარეული ღორის, შვლისა და ხოხბის, რ-თა დასაცავად და მოსამრავლებლად რიონის პირას შექმნილია კაცობურის სამონადირეო მეურნეობა (350 ჰა). ბევრია ტყის თაგვი, ბუჩქნარის მემინდვრია. ჭაობიან ადგილებში აკლიმატიზებულია ნუტრია. მრავლადაა მწყერი, ყვავი, გუგული; გველხოკერა, ზოლებიანი ხვლიკი, ანკარა, გომბეშო, ტბის ბაყაყი; მდ-ებში არის ქაშაპი, კოლხური ტობი, კოლხური ციმორი.

ძ ი რ ი თ ა დ ი ლ ა ნ დ შ ა ფ ტ ე ბ ი. 1. ვაკე-დაბლობი კოლხური მცენარეულობით, ალუვიური და სუბტროპ. ეწერი ნიადაგებით, 2. ჭალები მდელო-ტყის მცენარეულობით (ლაფნარ-მურყნარით) და ალუვიური ნიადაგებით.

**სახალხო მეურნეობა.** ს ო ფ ლ ი ს მ ე უ რ ნ ე ო ბ ი ს ძირითადი დარგებია მიწათმოქმედება და მეცხოველეობა. რ-ნში 14 კოლ-ბა და 5 საბჭ. მეურნეობაა (1973), მ. შ. 1 ქ-ნა-მეურნეობა (ეთერზეთების). რ-ნში 11,8 ათ. ჰა (რ-ნის მთელი ფართობის 39,6%) სახნავი მიწაა, 4,4 ათ. ჰა (13,9%) — სათიბ-საძოვარი, 2,8 ათ. ჰა (8,7%) — ტყე და ბუჩქნარი; მრავალწლიანი ნარგავები 1·1 ათ. ჰა-ზეა (3,3%). მისდევენ მემცენარეობას, მებოსტნეობა-მებაღჩეობას, მეხილეობას. მრავალწლიანი კულტურებიდან მთავარია ჩაი (294 ჰა), რ-იც გაშენებულია წყემის, სეფიეთისა და კადარის მიდამოებში. ჩაი მოჰყავს 9 კოლ-ბას და 2 საბჭ. მეურნეობას. მევენახეობა ადგილ. მნიშვნელობისაა; ვაზი გაშენებულია სეფიეთის, სამიქაო-მაიდნისა და წყემის მიდამოებში. მარცვლეულიდან თესავენ მხოლოდ სიმინდს (6·9 ათ. ჰა). გაშენებულია ეთერზეთოვანი კულტურები (498 ჰა), ბოსტანსა და ბაღჩას უჭირავს 523 ჰა, სასილოსე სიმინდს — 1,8 ათ. ჰა, ერთწლიან ბალახსა და საკვები ბაღჩეულის ნათესებს — 2·7 ათ. ჰა. მეცხოველეობა კოლ-ბებსა და სუჯუნის საბჭ. მეურნეობაში მერძეული მიმართულებისაა. მეღორეობას მისდევენ კოლ-ბებსა და ზანათის საბჭ. მეურნეობაში. პირუტყვის სულადობა (1973): მსხვ. რქ. საქონელი— 23·7 ათ. სული, ღორი — 20·9; ფრინველი — 26 ათ. ფრთა. კოლ-ბათა საერთო ფულადი შემოსავალი 2996 ათ. მან-მდეა.

მ რ ე წ ვ ე ლ ო ბ ა. რ-ნში არის სახერხი, ავეჯისა და აგურის კომბინატები, ბამბეულის საქსოვი და რეზინის ფეხსაცმლის საწარმო, მექან. ქ-ნა (ამზადებს „ზილ-164“ ამწემექანიზმის სათადარიგო ნაწილებს; პროდუქცია იგზავნება ეგვიპტეში, ინდონეზიაში, კუბაში, მონღოლეთში, პაკისტანსა და სხვა ქვეყნებში), ეთერზეთების ქ-ნა (იზოევგენოლით ამარაგებს ჩვენი ქვეყნის დიდ სამრეწვ. ცენტრებს; ქ-ნის პროდუქცია იგზავნება საზღვარგარეთაც), ინერტული სამშენებლო მასალების ქ-ნა, ჩაის ფ-კა. რ-ნის მრეწველობაში ჩაბმულია 822 მუშა-მოსამსახურე, საერთო პროდუქცია 10,404 ათ. მან. (1972) შეადგენს.

ტ რ ა ნ ს პ ო რ ტ ი და კ ა ვ შ ი რ გ ა ბ მ უ ლ ო ბ ა. რ-ნის ტერიტორიაზე გადის ამიერკავკ. რკინიგზის მაგისტრალი. რ-საც პარალელურად მიჰყვება საკავშ. მნიშვნელობის გზატკეცილი. აბაშიდან გეგეჭკორის მიმართულებით მიდის საავტ. გზა. გაყვანილია აგრეთვე მრავალი ადგილ. მნიშვნელობის გზა. რაიცენტრს სატელეფონო კავშირი აქვს ყველა სოფსაბჭოსა და კოლ-ბასთან.

**კულტურა და ჯანმრთელობის დაცვა.** 1974 წ. რ-ნში იყო 44 ზოგადსაგანმან. სკოლა (5349 მოსწავლე და 644 მასწავლებელი), 2 სოფლის ახალგაზრდობის და 1 მუშა ახალგაზრდობის სკოლა, სას.-სამ. ტექნიკუმი, მუს. და სპორტ. სკოლები, საბავშვო ბაგა, 16 საბავშვო ბაღი, 46 ბ-კა, 21 კლუბი (16 კინოდანადგარი), 1 ფართოეკრანიანი კინოთეატრი. გამოდის გაზ. „განახლებული აბაშა“. რ-ნი ელექტრი- და რადიოფიცირებულია, იღებენ ტელეგადაცემებს. რ-ნში 2 საავადმყოფო (250 საწოლით) და 14 ამბულ.-პოლიკლინიკაა, რ-ნს ემსახურება 195 მედმუშაკი, მ. შ. 60 ექიმია. ისტ. ძეგლებია: სეფიეთის სამნავიანი ბაზილიკა (ადრინდ. შუა საუკ., გადაკეთებული XVI—XVII სს.), კადარის (შუა საუკ.) ერთნავიანი, ტყვირის მაცხოვრის გუმბათიანი (XV—XVI სს.), სუჯუნის წმ. გიორგის (XVIII ს.) გუმბათიანი ეკლესიები.

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი I—II, გვ. 32

*ლ. პერტენავა.*

აბაშის რაიონი



1. წულუკიძის რ-ნი

**ააბაშიძე** გიორგი გრიგოლის ძე [დ. 13 (26). II. 1909, სოფ. ზედა რგანი, ახლანდ. ჭიათურის საქალაქო საბჭო], ქართველი საბჭ. ქირურგი. მედიც. მეცნ. დოქტორი (1956), პროფესორი (1958), საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1962), სკკპ წევრი 1943-იდან. 1931 დაამთავრა თბილ. სახელმწ. სამედ. ინ-ტი. მუშაობდა აკად. გ. *მუხაძესთან* (1931—35, 1938—41). მონაწილეობდა ხალხინგოლის ბრძოლებში (1938—39) და დიდ სამამულო ომში (1942—45). 1938-იდან განაგებს თბილ. ექიმთა დახელოვნების ინ-ტის ფილტვის ქირურგიის კათედრას. იკვლევს უმთავრესად ფილტვის ქირურგიის საკითხებს, დაამუშავა ფილტვის ზოგიერთი ოპერაციის ახალი ანატომ. საფუძვლები, აღწერა ფილტვის რეზექციის ორიგინ. მეთოდი.

*თხზ.*: ექსტრაპლევრული პნევმოთორაქსი და ოლეოთორაქსი. გაფართოებული პნევმოლიზით ფილტვის ტუბერკულოზის დროს, თბ., 1956; ფილტვის რეზექცია ტუბერკულოზის დროს, თბ., 1969 (თანაავტ.: გ. მელაძე); Расширенный экстраплевральный пневмоторакс, Тб., 1960.

**ააბაშიძე** გიორგი-მალაქია პაატას ძე, იგივე გ ი ო რ გ ი V (გ. 15. X. 1722), XVII—XVIII სს. იმერეთის სამეფოს პოლიტ. მოღვაწე. პირველად იხსენიება 1658—76 „საფიცრის წიგნში“. აქტიური პოლიტ. მოღვაწეობის დაწყებამდე ბერად იყო აღკვეცილი. დაახლ. 1684 საერო ცხოვრებას დაუბრუნდა, პოლიტ. მოსაზრებებით დაუმოყვრდა იმერეთის ძლიერ ფეოდალებს, მთავართა და სამეფო ოჯახებს. შემდეგ ისარგებლა შინაფეოდ. ომების შედეგად სამეფო ხელისუფლების დასუსტებით და საგვარეულო სამფლობელოების გაფართოებას შეუდგა: ხელთ იგდო თავად ჩხეიძეთა ციხე-ქალაქი შორაპანი, მიითვისა მეფის სახასო მამულები ზემო იმერეთში, აგიაშვილებს წაართვა ციხისთავობა და ცუცხვათის ციხე. 1701—07 იმერეთის ფაქტობრივი მმართველი გახდა. სამეფოში ერთგვარი წესრიგი დამყარდა და ოსმალეთსაც შეუწყვიტეს ხარკის მიცემა. ა. კულტ.-საალმშენებლო მოღვაწეობასაც ეწეოდა. მისი განკარგულებითა და „საფასით“ გადაიწერა მრავალი ხელნაწერი, შეიმკო და მოიჭედა არაერთი ხატი და ჯვარი. 1700 მისივე სახსრებით შეკეთდა პატრიარქ აბრაამის მონასტერი იერუსალიმში. იმერეთის თავადებს არ მოსწონდათ ა-ს გაძლიერება, მიემხრნენ ოსმალთა მიერ გამეფებულ გიორგი VI-ს და ა-ს საგვარეულო ციხესიმაგრეები წაართვეს. 1711 ა. ქართლის ჯანიშინს ვახტანგ VI-ს შეეკედლა და სიცოცხლის ბოლო წლები თბილისში გაატარა. დაკრძალულია კაცხში, მამა-პაპათა საგვარეულო მონასტერში.

*წყარო*: ვ ა ხ უ შ ტ ი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973.

*თ. ხოსელია.*

**ააბაშიძე** გრიგოლ გრიგოლის ძე [დ. 19. VII (1. VIII). 1914, სოფ. ზედა რგანი, ახლანდ. ჭიათურის საქალაქო საბჭო], ქართველი საბჭ. პოეტი და პროზაიკოსი. სოციალისტური შრომის გმირი (1974), სკკპ წევრი 1944-იდან, სსრკ უმაღლესი საბჭოს VIII-IX მოწვევის დეპუტატი. დაამთავრა თსუ ფილოლ. ფაკ-ტი (1936). იყო ჟურნ. „ნიანგის“, „დროშისა“ და „მნათობის“ რედაქტორი. 1967-იდან საქართველოს მწერალთა კავშირის პირველი მდივანი, ხოლო 1973-იდან — თავ-რეა; 1970-იდან სსრკ მწერალთა კავშ. სამდივნოს წევრია. ლექსებს აქვეყნებს 1934-იდან. პირველი კრებ. გამოსცა 1938. მისი შემოქმედება ჟანრობრივად მრავალფეროვანია; ავტორია ისტ. და თანამედროვე თემაზე დაწერილი მრავალი ლექსისა, ლექსთა ციკლებისა — „სამხრეთის საზღვარზე“ (1949), „ლენინი საქმგორში“ (1950; ორივე ციკლისთვის — სახელმწ. პრემია, 1951), „თუნდ დავიარო მთელი სამყარო“ (1959), რ-ებშიც მოქალაქეობრივი პოეზიის პათოსი დაკავშირებულია სამყაროს ლირ. და რომანტ. აღქმასთან. ა-ის ლირ. ლექსების თემაა კომუნიზმის მშენებელი ადამიანის სულიერი სამყარო, საბჭოთა საქართველოს, მისი ხალხის გმირობა და მაღალი ჰუმანიზმი (ლექსები „ქვეყანას გასწვდი, თუმცა დიდია“, 1944; „მთები და კლდეები“, „მწვერვალებისკენ“, 1950; „ფოლადის სიმღერა“ და სხვ.), თავგანწირული ბრძოლა სამამულო ომის წლებში („მტრები“, 1941; „გაზაფხული“, 1945; „მას დიდება“, 1944; „ძლევამოსილი“, 1945). ა-ის შემოქმედებაში ახალი სახით და ახალი ეპოქის შესატყვისად აღდგა ტრადიცია კლასიკური პოემისა მკაფიოდ ჩამოყალიბებული სიუჟეტით და გამოკვეთილი ხასიათებით („გიორგი VI“,

გრ. გ. აბაშიძე.

1942; „ძლევის ქედი", 1943; „ზარზმის ზმანება", 1946; „ციხის ლეგენდა"). საქართვ. წარსულს ეხება ა-ის ისტ. რომანები „ლაშარელა" (1957), „დიდი ღამე" (1963). ამ თხზულებებში ასახულია XII—XIII სს. მიჯნაზე ქართვ. ხალხის მიერ გადატანილი ტრაგედია, რ-შიც მწერალმა შეძლო ჩაექსოვა შორეული მომავლის ოპტიმ. პერსპექტივებიც. ხოლო მოთხრობები „ქვევრი" (1961 — სათაურით „შემოღამება ქვევრში"), „ცხოვრება წინ არი" (1964) და რომანი „ყორნალი" (1967) დღევანდელობის აქტუალურ პრობლემებს ეხება. მასვე ეკუთვნის პიესა „მოგზაურობა სამ დროში" (1961), რ-იც ხელოვანის დანიშნულების თემას აშუქებს, აგრეთვე მრავალი საბავშვო ლექსი და პოემა. თარგმნა ა. მიცკევიჩის, ი. ნერუდას, შ. პეტეფის, მ. ემინესკუს, ხ. ბოტევის, ი. ვაზოვისა და სხვ. ლექსები და პოემები. ა-ის ნაწარმოებები თარგმნილია სსრკ ხალხთა და უცხოურ (ფრანგ. და ინგლ.) ენებზე. დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, შრომის წითელი დროშისა და „საპატიო ნიშნის" ორდენებით.

*თხზ.*: რჩეული, თბ., 1960; თხზულებანი სამ ტომად, ტ. 1 — 2, თბ., 1970 — 72.

*ლიტ.*: ა ფ ხ ა ი ძ ე შ., კრიტიკული წერილები, თბ., 1959; ნ ა ტ რ ო შ ვ ი ლ ი გ., ორი საუკუნის მიჯნაზე, თბ., 1963; რ ა დ ი ა ნ ი შ., ლიტერატურული პორტრეტები, თბ., 1953. *გ. ნატროშვილი.*

**აბაშიძე** გრიგოლ დავითის ძე (1866, სოფ. დილიკაური, ახლანდ. ზესტაფონის რ-ნი, — 1903, პეტერბურგი), ქართველი პოეტი. სამწერლო ასპარეზზე XIX ს. 80-იან წლებში გამოვიდა. თანამშრომლობდა ქართ. ჟურნალ-გაზეთებში, მონაწილეობდა თეატრალურ წარმოდგენებში, ლიტერატურო საღამოებში. ა-ის პოეზია ქართველ „სამოციანელთა" ლიტერატურულ ტრადიციებს მიჰყვება. მისი ბევრი ლექსი ლირიზმითა და განწყობილების სიმძაფრით გამოირჩევა („სიმღერა სასოწარკვეთილისა", 1900 და სხვ.). წერდა პოემებს („ცრემლთა წყარო", 1901; „დედა", 1900), თარგმნიდა (ლერმონტოვის „მწირი", 1893; ფ. კოპეს „ბუდას მერცხალი", 1900; ე. არნოლდის „მნათობი აზიისა", 1900). პოეტის ლექსებზე შექმნილი პოპულარული სიმღერები შედიოდა დები იმხნელებისა და კანო სარაჯიშვილის რეპერტუარში („ოხ, მარგალიტავ!", 1896; რომანსი — „ოდესაც გიცქერ...", 1899).

*თხზ.*: ერთტომეული, თბ., 1936.

*ლიტ.*: ვ ა რ თ ა გ ა ვ ა ი., კრიტიკული წერილები, [ტ.] 1, თბ., 1958; ზ ა ნ დ უ კ ე ლ ი მ., ლიტერატურული ნარკვევები, [ტ.], 1, თბ., 1957. *გ. ჟღენტი.*

**აბაშიძე** დავით (დოდო) ივანეს ძე (დ. 1. V. 1924, თბილისი), ქართველი საბჭ. მსახიობი. საქ. სსრ სახ. არტისტი (1967). სკკპ წევრი 1960-იდან. დაამთავრა რუსთაველის სახ. თეატრ. ინ-ტი (1949) და ჩაირიცხა რუსთაველის თეატრის დასში. განასახიერა გოდუნის (ლავრენიოვის „რღვევა"), გიორგის (ჭავჭავაძის „ოთარაანთ ქვრივი"), როლერის (შილერის „ყაჩაღები") და სხვ. როლები. 1956-იდან მუშაობს კინოსტუდია „ქართულ ფილმში"; შექმნა ბიჭიკოს („ჭრიჭინა", 1954), აბდუშაჰილის („ბაში-აჩუკი", 1956), დღვირას („თეთრი ქარავანი", 1963), ალუდას („ხევსურული ბალადა", 1965), ომარის („მაცი ხვიტია", 1966), სოსანას („დიდი მწვანე ველი", 1967), ალექსანდრეს („სინათლე ჩვენს ფანჯრებში", 1969; პრემია მამაკაცის როლის საუკეთესო შესრულებისათვის, მინსკის საკავშ. კინოფესტივალი, 1970), მამამზე ერისთავის („დიდოსტატის მარჯვენა", 1970), ნიკოს („როცა აყვავდა ნუში", 1972) და სხვ. სახეები. *მ. მგალობლიშვილი.*

**აბაშიძე** დიმიტრი ალექსანდრეს ძე [დ. 9. X (27. X). 1893, თბილისი], ქართველი საბჭ. რეჟისორი. საქ. სსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1961). ქართ. სამეცნ.-პოპულ. კინემატოგრაფიის ერთ-ერთი ფუძემდებელი. 1925-იდან მუშაობს საქ. კინოსტუდიაში. მისი ფილმებიდან აღსანიშნავია: „სილოსი" (1929), „განწყობის როლი ცხოველთა ინდივიდუალურ ქცევაში" (1947), „ერთი ცდის ამბავი" (1959; დიპლომი, მინსკის საკავშ. კინოფესტივალი, 1960; საპატიო დიპლომი, ვარშავის სამეცნ. კინოს საერთაშ. ასოციაციის XVI კონგრესი, 1962), „იერიში ღრუბლებზე" (1961), „დაბრუნება ბგერათა სამყაროში" (1965; დიპლომი, კიევის საკავშ. კინოფესტივალი, 1966) და სხვ.

**აბაშიძე** ვასო (ვასილ) ალექსის ძე [22. XI (4. XII). 1854, დუშეთი, — 9.X. 1926, თბილისი], ქართველი მსახიობი. ქართ. რეალისტური აქტიორული სკოლის ერთ-ერთი ფუძემდებელი. საქ. სსრ პირველი სახ. არტისტი (1922). სწავლობდა ჯერ თბილ., მერმე ქუთ. გიმნაზიაში, რ-ის დამთავრების შემდეგ მასწავლებლობდა ქუთაისში (1872—77), შუშასა და ყაზახში (აზერბაიჯანი, 1877—79). გიმნაზიაში სწავლის დროს მონაწილეობდა საოჯახო წარმოდგენებში (ალ. სუმბათაშვილსა და ვ. ნემიროვიჩ-დანჩენკოსთან ერთად), შემდეგ — ქუთ. სცენისმოყვარეთა სპექტაკლებში, 1879-იდან კი, როცა მუდმივი ქართ. თეატრი აღადგინეს, პროფ. მსახიობი გახდა. ა. ეროვნ.-განმათ. მოძრაობის გამოჩენილ მოღვაწეთა წრეში იზრდებოდა და ადრევე ეზიარა რევ.-დემოკრ. იდეებს. ხშირად გამოდიოდა დაბებისა და სოფლების, მუშათა სახალხო თეატრების სცენაზე; მისი აზრით, მსახიობი მოწინავე საზ. იდეების გამომხატველი უნდა ყოფილიყო, თეატრს კი რეალიზმისა და „განცდის ხელოვნების" გზით ევლო (იხ. მისი სტ. „მოკლე ცნობები დრამატული ხელოვნების შესახებ", გაზ. „ივერია", 1894, №№ 171, 172). ა. სცენიდან ამხელდა ბურჟ. საზ-ბას, მის გახრწნილებას, მოჩვენებით ლიბერალობას, ფარისევლობას. შექმნა მრავალი კოლორიტული სახე: კუმუხტოვი, ტრდატოვი, დაბალოვი (გ. ერისთავის „დავა", „გაყრა", „ძუნწი"), გეურქა (ანტონოვის „მზის დაბნელება საქართველოში"), ავეტიკა, აკოფა, მაზუთიანი, გასპარა, ისეფა, გრიქულა (ცაგარლის „რაც გინახვს, ველარ ნახავ!", „ხანუმა". „ციმბირელი", „ბაიყუში", „მათიკო", „ჭკუისა მჭირს"), საქო (გედევანიშვილის „მსხვერპლი"), ზიმზიმოვი, ისაია (სუნდუკიანის „პეპო", „ხათაბალა"), ბესო (სუმბათაშვილის „ღალატი"), გრუშნევსკი (რამიშვილის „მეზობლები"). კლასიკური რეპერტუარიდან განასახიერა ფამუსოვის (გრიბოედოვის „ვაი ჭკუისაგან"), ხლესტაკოვის, გოროდნიჩის (გოგოლის „რევიზორი"), ბელოგუბოვის, შმაგას (ოსტროვსკის „შემოსავლიანი ადგილი", „უდანაშაულო დამნაშავენი"), სკაპენისა და ორგონის (მოლიერის „სკაპენის ოინები", „ტარტიუფი"), ფიგაროს (ბომარშეს „სევილიელი დალაქი") და სხვ. როლები. მონაწილეობდა ოპერეტებში: ლეკოკის „რაინდი უშიშარი და გულმართალი" (ლარგი), ჰაჯიბეკოვის „არშინ-მალ-ალან" (ასკარი) და სხვ. ეწეოდა რეჟისორულ მოღვაწეობას. დაწერა რამდენიმე პიესა, თარგმნა და გადმოაკეთა მრავალი კომედია, ვოდევილი და ოპერეტა. 1885 დააარსა გაზეთი „*თეატრი*". შეადგინა და გამოსცა პიესათა და საესტრადო მასალათა კრებულები („ჩანგი", თბ., 1888, 1892; ოზურგეთი, 1892; ფოთი, 1893; ბათუმი, 1900). ა-ის სახელი მიკუთვნებული აქვს თბილისის მუსიკალური კომედიის თეატრს.

*ლიტ.*: ვასილ ალექსის ძე აბაშიძე. 25 წლის სასცენო მოღვაწეობის სახსოვრად, ტფ., 1902; ვასო აბაშიძის ოცდახუთი წლის ქართულ სცენაზე მოღვაწეობის სახსოვრად, ქუთ., 1902; ზ უ რ ა ბ ი შ ვ ი ლ ი ი., ოთხი პორტრეტი, თბ., 1948; ფ ა ღ ა ვ ა ა., ვასო აბაშიძე, თბ., 1954; ჯ ა ნ ე ლ ი ძ ე დ., ვასო აბაშიძე, მის წგნ.: სახიობა, თბ., 1958

**აბაშიძე** ვახტანგ იოსების ძე (1897—1937), ქართველი საბჭ. რეჟისორი. დაამთავრა ვ. მჭედლიშვილის დრამ. სტუდია მოსკოვში (1926). იყო თბილ. მუშათა (1927—28), მარჯანიშვილის სახ. (1928—30) და თელავის (1933—35) თეატრების, მოსკოვის მცირე თეატრის ფილიალის — ზემეტჩინოს საკოლმ. თეატრის (1935—37) — რეჟისორი. დამხმარე რეჟისორად მუშაობდა კ. მარჯანიშვილთან. დადგა ი. მიკიტენკოს „ჩვენი ქვეყნის ქალიშვილები", ვ. კირშონის „სასამართლო", ვ. შკვარკინის „ჭორი", ი. ვაკელის „აპრაკუნე ჭიმჭიმელი" და სხვ. სპექტაკლები.

**აბაშიძე** ვახუშტი ლევანის ძე, ქართლის სამეფოს პოლიტ. მოღვაწე XVIII ს. პირველ ნახ-ში, ვახტანგ VI-ის პოლიტიკის მიმდევარი. 1711 ა. იმერეთიდან ქართლს გადავიდა, ვახტანგს ეყმო და მისგან მიიღო უძეოდ გადაგებული პაატა აბაშიძის მამული (ქვიშხეთი, ტაშისკარი, ციხისძირი, მონასტერი და სხვ.). ამასთან ვახუშტის მამულიც (იმერეთის სოფ. ვახანი ციხით, მიმდგომი ადგილებითა და ყმებითურთ) ქართლის სამეფოს ფარგლებში შევიდა. ამ ფაქტს დიდი მნიშვნელობა ჰქონდა ოსმალო და ლეკ მოთარეშეთაგან ქართლის დას. საზღვრების დასაცავად (ვახანზე გადიოდა ახალციხიდან ქართლისაკენ მიმავალი ერთ-ერთი გზა). 1712 ვახტანგ VI-მ ა-ს მიათხოვა თავისი ასული ანუკა ბატონიშვილი. XVIII ს. 40-იან წწ-ში ა. სხვა თავადებთან ერთად მეთაურობდა ქართლის აჯანყებას ნადირ შაჰის წინააღმდეგ.

*ლიტ.*: კ ა კ ა ბ ა ძ ე ს., იმერეთის ცი-



დ. ი. აბაშიძე.



ვ. ა. აბაშიძე.



ვ. ა ბ ა შ ი ძ ე როლებში (მარცხნიდან მარჯვნივ): კარაპეტა—გ. ერისთავის «ძუნწი», მურზაევეცკი—ა. ოსტროვსკის «მგლები და ცხვრები», ავეტიკა—ა. ცაგარელის «რაც გინახავს, ველარ ნახავ», ლარგი — შ ლეკოკის «რაინდი უშიშარი და გულმართალი».

ხისთავთა შესახებ მე-17 საუკუნეში, «საისტორიო მოამბე», 1925, [ტ.] 1
*ო. სოსელია.*


თ. აბაშიძე.

**აბაშიძე** თამარ ასლანის ასული [3(15). V. 1892, ზესტაფონი, — 16. V. 1960, თბილისი], ქართველი საბჭ. მსახიობი. საქ. სსრ სახ. არტისტი (1950). სწავლობდა დონის როსტოვის დრამ. სტუდიაში. მოღვაწეობა დაიწყო ჭიათურის თეატრში (1913), შემდეგ იყო სხვადასხვა ქალაქების (1920—39), გორის (1939—40), ჭიათურის (1949—60) თეატრების მსახიობი. განასახიერა ხანუმას (ცაგარლის „ხანუმა"), რიფსიმეს (ანტონოვის „მზის დაბნელება საქართველოში"), მელანოსა და ელენეს (კლდიაშვილის „სამანიშვილის დედინაცვალი"), კრუჩინინას (ოსტროვსკის „უდანაშაულო დამნაშავენი"), ვასა ჟელეზნოვას (გორკის „ვასა ჟელეზნოვა"), კატარინას (შექსპირის „ჭირვეული ცოლის მორჯულება"), ბერსენიევას (ლავრენიოვის „რღვევა"), იოკასტეს (სოფოკლეს „ოიდიპოს მეფე") და სხვ. დრამ. და სახასიათო როლები.


ი. ბ. აბაშიძე.

**აბაშიძე** იასონ ლევანის ძე [დ. 28. III (10. IV). 1904, სოფ. ზემო ალვანი, ახლანდ. ახმეტის რ-ნი], ქართველი საბჭ. მეტყევე, სოფ. მეურნ. მეცნ. დოქტორი (1959), პროფესორი (1960). საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1964), სკკპ წევრი 1958-იდან. დაამთავრა თსუ აგრონომიული ფაკ-ტის სატყეო განყ-ბა (1928). 1960-იდან საქართველოს სას.-სამ. ინ-ტის ზოგადი მეტყევეობისა და დენდროლოგიის კათედრის გამგეა. დაამუშავა საქართველოში ტყის კულტურების გახვითარების, დენდროლოგიისა და მთიან ადგილებში სატყეო მეურნეობის წარმოების საკითხები. დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის" ორდენითა და მედლებით.

*თხზ.*: დენდროლოგია, ნაწ. 1 — 2, თბ., 1959—62.

**აბაშიძე** ივანე (ვანიკო) დავითის ძე [17 (29). I. 1896, ქუთაისი, — 1937], ქართველი საბჭ. მსახიობი. საქ. სსრ დამს. არტისტი (1934). სწავლობდა თბილ. კონსერვატორიაში (1920—22), ა. ფაღავას დრამ. სტუდიაში (1922—26). 1924—36 იყო რუსთაველის სახ. თეატრის მსახიობი. განასახიერა სოლომონ მორბელაძის (ს. კლდიაშვილის „შემოდგომის აზნაურები" დ. კლდიაშვილის მოთხრობების მიხედვით), იბრაჰიმის (შანშიაშვილის „ანზორი" ივანოვის „ჯავშნოსან 14—69-ის" მიხედვით) და სხვ. სახასიათო და კომედიური როლები. დადგა შ. დადიანის „ნინოშვილის გურია" (ე ნინოშვილის მოთხრობების მიხედვით), ს. კლდიაშვილის „შემოდგომის აზნაურები", გ. ბუხნიკაშვილის „ნაბიჭვარი" (შკვარკინის კომედია „სხვისი ბავშვის" მიხედვით).


კ. აბაშიძე.

**აბაშიძე** ივანე (იოანე) ზაალის ძე, ბორჩალოს მოურავი და ქართლ-კახეთის სამეფოს ქეშიკჩიბაში 1769—99 წწ-ში. ერეკლე II-ის მეუღლის ანა დედოფლის ძმა. ა. ერეკლე II-ის პოლიტიკის ერთგული მიმდევარი იყო. მონაწილეობდა *კრწანისის ბრძოლაში.* როგორც კახეთის მკვიდრს „კახთ აბაშიძეს" უწოდებდნენ. ასევე იხსენიებს მას ნ. ბარათაშვილი პოემაში „ბედი ქართლისა". *ო. სოსელია.*


ლ. აბაშიძე.

**აბაშიძე** ირაკლი ბესარიონის ძე [დ. 10(23). XI. 1909, დაბა ხონი, ახლანდ. ქ. წულუკიძე], ქართველი საბჭ. პოეტი, საქ. სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1960), საქ. სსრ VIII მოწვევის უმაღლესი საბჭოს თავ-რე, საქ. სსრ მეცნ. აკად. ვიცე-პრეზიდენტი (1970), საქ. სსრ მეცნ აკად. პრეზიდიუმთან არსებული „ვეფხისტყაოსნის" აკად. ტექსტის დამდგენი კომისიის თავ-რე (1963-იდან), ქართ. საბჭ. ენციკლოპედიის მთ. რედაქტორი (1966-იდან). სკკპ წევრი 1939-იდან. დაამთავრა თსუ ფილოლ. ფაკ-ტი (1931). იყო ჟურნ. „ჩვენი თაობის" და „მნათობის" რედაქტორი, საქართვ. მწერალთა კავშ. გამგეობის პასუხისმგებელი მდივანი (1939—44), პირველი მდივანი, შემდეგ თავ-რე (1953—67). ა-ის ლექსები 1928-იდან იბეჭდება. ლექსთა პირველ კრებულებში („რამდენიმე ლექსი", 1932; „ახალი ლექსები", 1938; „ლექსები", 1941) ასახულია საბჭოთა ადამიანის შრომითი გმირობა, ახალი ცხოვრების რომანტიკა, პოემა „წულუკიძის სიკვდილში" (1940) — ქართ. ხალხის რევ. ტრადიციები. სამამულო ომის პერიოდის საბჭ. პატრ. ლირიკის აღიარებული ნიმუშებია „კაპიტანი ბუხაიძე", „ლესელიძის ხსოვნას" და სხვ. 1957—59 და 1969 შექმნილი ლექსების ციკლი „მიახლოება" პოეტის მაღალ მოქალაქეობრივ მოვალეობას ეძღვნება. 50—60-იან წლებში ა-მ ინდოეთში იმოგზაურა, 1960 მონაწილეობდა *იერუსალიმის სამეცნიერო ექსპედიციაში.* ამ მოგზაურობათა შემოქმედებითი შედეგი იყო ლექსების წიგნი „რუსთაველის ნაკვალევზე", რ-იც აერთიანებს ციკლებს „მწველ ინდოეთში" (1959; წიგნთან „ინდოეთის გზებზე" ერთად მიენიჭა ჯ. ნერუს სახ. პრემია, 1972) და „პალესტინა, პალესტინა!" (რუსთაველის სახ. პრემია, 1966); იდეურ-მხატვრული ჩანაფიქრით გაერთიანებულ ამ ლექსებში გაცოცხლებულია რუსთაველის სახე, თავისი ქვეყნისა და დროის ჭირ-ვარამს ზიარებული მგოსნის სულიერი სამყარო; გენიოსი პოეტის ბედი აქ სიმბოლურად ეხმაურება ქართველი ხალხის ისტორიულ ბედს. ციკლები გამსჭვალულია საბჭ. ჰუმანიზმის სულისკვეთებით, თანამედროვეობისა და ისტორიზმის ღრმა გრძნობით. ა. არის აგრეთვე რამდენიმე ლირიკ. ციკლის („ჰყვავის გურია", „სიმღერა მკის დროს", 1950; „მონადირის ღამეები", 1948 და სხვ.), საბავშვო ლექსებისა და პოემების („რას გადაურჩა თბილისი". 1955 და სხვ.) ლიტ.-კრიტ. წერილების ავტორი; თარგმნილი აქვს ა. პუშკინის, ა. მიცკევიჩის, ი. ვაზოვის, ხ. ბოტევის, ვ. მაიაკოვსკის, კ. ჩუკოვსკის და სხვ. ნაწარმოებები. მისი ლექსები თარგმნილია სსრ კავშ. ხალხთა და უცხოურ ენებზე. ა. იყო სსრკ უმაღლ. საბჭოს IV—VII მოწვევათა დეპუტატი. დაჯილდოებულია 3 ლენინის ორდენით, 2 შრომის წითელი დროშისა და „საპატიო ნიშნის" ორდენებით, მედლებით.

*თხზ*: რჩეული, თბ., 1969.

*ლიტ.*: გამსახურდია კ., პოეტი-აკადემიკოსი ირაკლი აბაშიძე, რჩ. თხზულებანი, ტ 7, თბ., 1965; ირაკლი აბაშიძე (რუსთაველის პრემიის ლაურეატები), თბ., 1966; ნატროშვილი გ., სიტყვა ირაკლი აბაშიძეზე თბ., 1969. *ბ. ჟღენტი.*

**აბაშიძე** კიტა (ივანე) გიორგის ძე [16(28). I. 1870, სოფ. ლესა, ახლანდ. ლანჩხუთის რ-ნი,—17(30). XII. 1917, თბილისი], ქართველი ლიტერატურათმცოდნე, კრიტიკოსი, პუბლიცისტი, საზ. მოღვაწე. სოციალისტ-ფედერალისტთა პარტიის ერთ-ერთი ლიდერი. ქუთ. კლასიკური გიმნაზიის დამთავრების შემდეგ (1889) პარიზში ისმენდა ლექციებს ფილოსოფიასა და ხელოვნების თეორიაში. 1890—1895 სწავლობდა ოდესის უნ-ტის იურიდ. ფაკ-ტზე. 1895-იდან მუშაობდა თბილ. „საკონტროლო პალატაში", შემდეგ — მომრიგებელ მოსამართლედ ჯერ რაჭის მაზრაში, მერმე ჭიათურაში. 1901-იდან იყო ჭიათურის შავი ქვის მრეწველთა საბჭოს „საურთიერთო ნდობის ბანკის" თავ-რე, შემდეგ — შავი ქვის მრეწველთა საბჭოს თავ-რის მოადგილე, ბოლოს — თავ-რე, 1917 თებ. რევ. შემდეგ იყო ამიერკავკ. საგანგ. კომიტ. წევრი და ამიერკავკ. განათლების კომისარი. ა. სალიტ. სარბიელზე 1893-იდან გამოდის და იმდროინდელ პრესაში სისტემატურად აქვეყნებს ლიტ.-კრიტ. წერილებს XIX—XX სს. ქართ., რუს. და ევრ. ლიტ-რის საკითხებზე, თეატრ. რეცენზიებს, თარგმანებს, პუბლიც. სტატიებს და სხვ. ა-ის მსოფლმხედველობის ჩამოყალიბებაში განმსაზღვრელი როლი ითამაშა *„თერგდალეულების"* რევ.-დემოკრ. შეხედულებებმა, ეროვნ.-განმათ. იდეებმა. ა. ვერ ამაღლდა ეროვნ. საკითხის მარქსისტულ გაგებამდე და ბოლომდე ბურჟ. პოზიციებზე დარჩა. ა-ის თვალსაზრისზე ხელოვნ. და ლიტ-რის ზოგადთეორიული პრობლემებისა და ქართ. მწერლობის ზოგიერთი საკითხის შესახებ გავლენა მოახდინა ფ. *ბრიუნეტიერის* ევოლუციურმა მეთოდმა, რ-ის მიმდევრადაც იგი თვლიდა თავს. ა-ის ლიტ.-კრიტ. მოღვაწეობა ახალ, აღმავალ ეტაპს ქმნის ქართ. კრიტ. აზროვნების ისტორიაში. მისმა სტატიებმა თანამედროვე მწერალთა შესახებ (საერთო სათაურით „ცხოვრება და ხელოვნება") და ყოველწლიურმა კრიტ. მიმოხილვებმა, რ-იც მან დაამკვიდრა ჩვენში, მნიშვნელოვანი გავლენა იქონია ქართ. ლიტ-რის განვითარებაზე. ა-ის ფუნდამენტურმა ნაშრომმა „ეტიუდები XIX ს. ქართული ლიტერატურის შესახებ" საფუძველი ჩაუყარა XIX ს. ქართ. ლიტ-რის მეცნ. შესწავლას.

*თხზ.*: ეტიუდები XIX საუკუნის ქართული ლიტერატურის შესახებ, დ. გამეზარდაშვილის რედ. და შესავალი წერილით, თბ., 1962; ცხოვრება და ხელოვნება, ლ. გამეზარდაშვილის რედ. და შესავალი წერილით, თბ., 1971.

*ლიტ.*: აბაშიძე გ., კიტა აბაშიძის ცხოვრება და ლიტერატურული მოღვაწეობა, თბ., 1964; რამიშვილი დ., კიტა აბაშიძე, თბ., 1964.

**აბაშიძე** ლევან გიორგი-მალაქიას ძე (გ. 14. XII. 1757), XVIII ს. I ნახ. იმერეთის სამეფოს პოლიტ. მოღვაწე. მისი ასული თამარი იყო *ალექსანდრე V*-ის მეუღლე და *სოლომონ I*-ის დედა. მეთაურობდა თავადთა რეაქციულ ჯგუფს, რ-მაც ახალგამეფებული სოლომონ I ტახტიდან გადააყენა. მალე სოლომონმა ტახტი დაიბრუნა, შეთქმული თავადები დასაჯა, ა-ს კაცხის ციხე წაართვა. ა. დაიღუპა *ხრესილის ბრძოლაში,* სადაც სოლომონ I-ის მოწინააღმდეგეთა ბანაკში იყო. ა-ის წილი მამული მეფემ სახასო საკუთრებად გამოაცხადა.

*ლიტ.*: ბურჯანაძე შ., სოლომონ I მეფობის პირველი პერიოდი (1752 — 1768 წწ), «თსუ შრომები», 1950, ტ. 41.
*ო. სოსელია.*

**აბაშიძე** ლეილა მიხეილის ასული (დ. I VIII. 1929, თბილისი), ქართველი საბჭ. კინომსახიობი. საქ. სსრ (1965) და ჩაჩნეთ-ინგუშ. ასსრ (1964) სახ. არტისტი. დაამთავრა თბილ. რუსთაველის სახ. თეატრ. ინ-ტი (1951). 1941 ითამაშა კატოს როლი ფილმ „ქაჯანაში". შექმნა მრავალი კომედიური და დრამ. სახე: ოცტა („ოქროს ბილიკი", 1945), ნაზიბროლა („პოეტის აკვანი", 1947), ნინო („გაზაფხული საკენში", 1950), მარინე („ჭრიჭინა", 1954), ლელა („ისინი ჩამოვიდნენ მთიდან", 1955), ლია („აბეზარა", 1956), მანანა („ჩვენი ეზო", 1956), მაია („მაია წყნეთელი", 1959), მზია („სად არის შენი ბედნიერება, მზია?", 1959), დაგმარა („მე ვიცეკვებ", 1962; „აზერბაიჯანფილმი"), ძიძია („ხევისბერი გოჩა", 1964), ნინო („შეხვედრა წარსულთან", 1966; პირველი პრემია ქალის როლის საუკეთესო შესრულებისათვის. ლენინგრ. საკავშ. კინოფესტივალი, 1968), მზევინარი — ლალი („შეხვედრა მთაში", 1966), ვარდისახარი („დიდოსტატის მარჯვენა", 1969), ქეთევანი („მოლოდინი", 1970). დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით.

*ლიტ*: Ронделп Л., Лейла Абашидзе, კრ.: Актеры советского кино, в. 2, М., 1966. *ა. მახარაძე.*

**აბაშიძე** მემედ იბრაჰიმის ძე, მემედბეგი (1873, ბათუმი, — 1941)), ქართველი საზ. მოღვაწე, მწერალი, პუბლი-

ცისტი; სანჯაყ-ბეგ *აბაშიძეთა* შთამომავალი. დაწყ. განათლება მიიღო ქართველთა შორის წერა-კითხვის გამავრცელებელი საზ-ბის ბათუმის სკოლაში. მამის ხელმძღვანელობით დაეუფლა არაბ., სპარს. და თურქ. ენებს. სამოღვაწეო ასპარეზზე გამოვიდა XX ს. დასაწყისში, სისტემატურად ბეჭდავდა პუბლიც. წერილებს ქართ. პრესაში. აქტიურად იბრძოდა მუსლიმან ქართველთა ეროვნ. თვითშეგნების ამაღლებისა და საქართველოს ერთიანობისათვის, რის გამოც რამდენჯერმე დააპატიმრეს და გადაასახლეს. 1917 დაბრუნდა ბათუმში. ხელმძღვანელობდა ქართ. მუსლიმანთა საქველმოქმედო საზ-ბას. 1918 პროტესტით შეხვდა აჭარაში შემოსულ თურქებს, რისთვისაც დააპატიმრეს და ტრაპიზონის ციხეში ჩასვეს. საპატიმროდან გაიქცა, ჩამოვიდა თბილისს და სათავეში ჩაუდგა „*სამუსლიმანო საქართველოს განმათავისუფლებელ კომიტეტს*". 1919—21 რედაქტორობდა გაზ. „სამუსლიმანო საქართველოს". მონაწილეობდა აჭარაში საბჭ. ხელისუფლების დამყარებისათვის ბრძოლაში. იყო საოლქო რევკომის წევრი, მუშაობდა სხვადასხვა პასუხსაგებ თანამდებობაზე. ქართულად თარგმნა ომარ ხაიამის, ნამიკ ქემალის ნაწარმოებები. ავტორია რამდენიმე მოთხრობისა.

*თხზ.*: რჩეული ნაწერები, თბ., 1967.

*ლიტ.*: გ ე რ ს ა მ ი ა ს., მემედ აბაშიძე. ბიოგრაფიული ნარკვევი, ბათ., 1960.

*ა. სურგულაძე.*

**ᲐᲑᲐᲨᲘᲫᲔ** როსტომ ომერის ძე (დ. 23. II. 1935, ქ. ბათუმი), ქართველი საბჭ. სპორტსმენი (კლასიკური ჭიდაობა). დაამთავრა საქ. პოლიტექ. ინ-ტი (1959). სკკპ წევრი 1965-იდან. სსრკ სპორტის დამს. ოსტატი (1962). მსოფლიოს სამგზის (1958, 1962, 1963), სსრკ სამგზის (1957, 1960, 1962) და ახალგაზრდობის III საერთაშ. მეგობრულ სპორტ. თამაშობათა (1957) ჩემპიონი. დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის" ორდენით (1966).

**ᲐᲑᲐᲨᲘᲫᲔ** სამსონ ივანეს ძე (1835—1894), ქართველი პუბლიცისტი, კრიტიკოსი. დაამთავრა ქუთ. გიმნაზია. მსახურობდა ალექსანდრე II-ის სამხ. ამალაში („კონვოიში"). იყო პეტერბ. უნ-ტის იურიდ. ფაკ-ტის თავისუფალი მსმენელი. იქვე დაუახლოვდა მომავალ „*თერგდალეულებს*." ქართვ. „სამოციანელთა" შეხედულებების დასაცავად „ცისკარში" დაბეჭდა ცნობილი წერილი „თერგდალეულის" ფსევდონიმით (1862). მისი კრიტ.-პუბლიც. და სატირული თხზულებანი იბეჭდებოდა „ცისკარსა" და „საქართველოს მოამბეში".

*თხზ.*: ნაწერები, თბ., 1957.

*ს. ხუციშვილი.*

**ᲐᲑᲐᲨᲘᲫᲔ** ტასო (ანასტასია) ვასილის ასული [17(29). III. 1881. თბილისი,— 15. IX. 1958, იქვე], ქართველი საბჭ. მსახიობი. საქ. სსრ სახ. არტისტი (1943). ვასო აბაშიძისა და მაკო საფაროვ-აბაშიძის ქალიშვილი. პროფეს. განათლება პარიზში ედ. შავანის მუს. და დეკლამაციის სასწავლებელში მიიღო. სადებიუტო როლი 1899 ითამაშა (მაშო, აზიანის „ფული და ხარისხი") და თბილ. დრამ. დასში ჩაირიცხა. 1921—25 რუსთაველის სახ. თეატრში მოღვაწეობდა, 1926—27 — ჭიათურის თეატრში, 1933—48 — მარჯანიშვილის სახ. თეატრში. განასახიერა 100-მდე როლი. აღსანიშნავია მისი გაიანე (სუმბათაშვილის „ღალატი"), ნუცა (გუნიას „აღლუმი"), ბეატრიჩე (შექსპირის „აურზაური არაფრის გამო"), დორინა (მოლიერის „ტარტიუფი"), ჟოზეფი (ბაიარისა და ვანდერბურხის „პარიზელი ბიჭი"). მონაწილეობდა ოპერეტებსა და საოპერო სპექტაკლებშიც, მღეროდა კარმენის (ბიზეს „კარმენი"), ქერუბინოს (მოცარტის „ფიგაროს ქორწინება"), ბეტინას (ოდრანის „მასკოტა"), პერიკოლას (ოფენბახის „მოჭიკჭიკე ჩიტები" — „პერიკოლა") და სხვ. პარტიებს.

*თხზ.*: მოგონებანი, თბ., 1954.

*ლიტ.*: დ ა დ ი ა ნ ი შ., ტასო აბაშიძე, ტფ., 1924.

**ᲐᲑᲐᲨᲘᲫᲔ** ჰაიდარ ალის ძე (15. VIII. 1893, ბათუმი, — 3. I. 1966, თბილისი), ქართველი საზ. მოღვაწე, პუბლიცისტი, პედაგოგი. სანჯაყ-ბეგ *აბაშიძეთა* შთამომავალი. სწავლა დაიწყო ქართველთა შორის წერა-კითხვის გამავრცელებელი საზ-ბის ბათუმის სკოლაში. 1905—08 სწავლობდა ოსმალეთში. შემდეგ დაბრუნდა ბათუმში და 1912 დაამთავრა საქალაქო სასწავლებელი. 1913-იდან მასწავლებლობდა. აქვეყნებდა წერილებს ქართ. პრესაში სამხრ. საქართველოსა და აჭარის მდგომარეობის შესახებ; ოსმალთა მიერ ძალით გამაჰმადიანებულ ქართველებში აღვიძებდა ეროვნ. თვითშეგნებას, ილაშქრებდა პანთურქიზმისა და პანისლამიზმის წინააღმდეგ. I მსოფლიო ომის დროს ხალხს განუმარტავდა ომის ნამდვილ მიზნებს. მისი ინიციატივით აჭარაში გაიხსნა ქართ. სკოლები. 1916 აჭარიდან გაასახლეს. 1918—20 იყო „*სამუსლიმანო საქართველოს განმათავისუფლებელი კომიტეტის*" აქტიური წევრი. მოითხოვდა მემამულური მიწათმფლობელობის ლიკვიდაციას და გლეხებისათვის მიწის უსასყიდლოდ გადაცემას.

*თხზ.*: წერილები, თბ., 1963.

**ᲐᲑᲐᲨᲘᲫᲔᲔᲑᲘ,** ფეოდ. საგვარეულო იმერეთში, ქართლსა და კახეთში. პირველი დოკუმენტური ცნობა ამ საგვარეულოს შესახებ XV ს. II ნახ. ეკუთვნის. ა. განსაკუთრებით დაწინაურდნენ იმერეთის სამეფოში. XV—XVI სს. მიჯნაზე ზემო იმერეთში ჩამოყალიბდა ა-ის სათავადო, რ-იც განსაკუთრებით გაძლიერდა XVII ს. მიწურულსა და XVIII ს. I ნახ-ში. ამ დროს ა-ის სახლი ფლობდა 78 სოფელს, რამდენიმე ეკლესია-მონასტერს, 1500 კომლ ყმას, ჩხერის, სვერის, ნავარძეთის, კაცხისა და სხვა ციხესიმაგრეებს. ა. იყვნენ იმერეთის მეფის უძლიერესი ვასალები. ხშირად მათი ნებისამებრ წყდებოდა იმერეთის მეფეთა ტახტზე ასვლა-დარჩენის საკითხი. *აბაშიძე* გიორგი-მალაქია 1701—07 იმერეთის ფაქტობრივი მმართველი იყო. 1774 ერეკლე II-მ თავის სიმამრს ზაალ აბაშიძესა და მის შვილებს კახეთში უბოძა ყმა-მამული. კახეთის ა. მათგან მომდინარეობენ. იმერელი ა-ის განაყოფად მიიჩნევენ ქართლის ა-საც. XIII ს. I ნახ-ში იმერელი აზნაური ა. ბათუმის მხარეში ჩასახლდნენ, გამაჰმადიანდნენ და ოსმალეთის მთავრობისაგან სანჯაყ-ბეგობა მიიღეს. *ო. სოხელია.*

**ᲐᲑᲐᲨᲘᲫᲔ-ᲨᲘᲜᲔᲖᲘᲨᲕᲘᲚᲘ** ნიკოლოზ როსტომის ძე, *იმერეთის აჯანყების* (1819—20) აქტიური მონაწილე. 1819 ფარულად გაემგზავრა ახალციხის ფაშასთან და აჯანყებულთათვის თოფ-იარაღი ჩამოიტანა. 1820 თავი შეაფარა გურიას, სადაც მონაწილეობა მიიღო პოლკ. პუზირევსკის რაზმთან შეტაკებაში. შემდეგ ახალციხეში გაიხიზნა. რუსეთის მთავრობამ მამული ჩამოართვა, ოჯახი კი რუსეთში გადაუსახლა.

*ლიტ*: Махарадзе Н., Восстание в Имеретии 1819—20гг., «მასალები საქართველოსა და კავკასიის ისტორიისთვის», 1942, ნაკვ. 3.

**ᲐᲑᲐᲨᲘᲫᲔ-ᲬᲔᲠᲔᲗᲔᲚᲘ** ქეთევან, *იმერეთის აჯანყების* (1810) აქტიური მონაწილე. სარდალ ქაიხოსრო *წერეთლის* მეუღლე. აჯანყების დროს სათავეში ედგა მოდინახის ციხის გარნიზონს, რ-მაც წინააღმდეგობა შეწყვიტა მხოლოდ მაშინ, როცა სოლომონ II-მ და მისმა მომხრეებმა საქართველო დატოვეს.

*ლიტ.*: მ ი ტ რ ო პ ო ლ ი ტ ი დ ა ვ ი თ ი, დავითის ჩამომავლობა, «მწყემსი», 1892, № 2.

**ᲐᲑᲐᲫᲔᲮᲔᲑᲘ,** *ადიღეელების* ეთნოგრაფიული ჯგუფი, წარსულში რიცხვმრავალი ტომი. ცხოვრობენ აულ შოვგენოვსკიში (შოვგენოვსკის რ-ნი, ადიღეს აო). ლაპარაკობენ *ადიღეური ენის* აბძახურ დიალექტზე. მორწმუნე ა. სუნიტი მუსლიმანები არიან. ძირითადი საქმიანობაა მიწათმოქმედება, მეცხოველეობა, მეპაღეობა.

**ᲐᲑᲐᲫᲔᲮᲡᲙᲐᲘᲐ,** აშელის ხანის ღია ტიპის ნამოსახლარი სტანიცებს აბაძეხსკაიასა და სევასტოპოლსკაიას შორის (ადიღეს აო), ზღვის დონიდან 410—450 *მ*-ზე, მდ. ბელაიას 60—70 *მ* სიმაღლის ტერასაზე. აღმოაჩინა ფ. აუტლევმა 1958. არქეოლ. მასალა შეგროვებულია მიწის ზედაპირზე და მდ. ფიუნტისა და მისი შენაკადების რიყეზე. მოპოვებულია 2 ათ-ზე მეტი ნივთი: 15 ხელცული, 110 უხეში საჩეხი იარაღი, 7 წვეტანა, 60 სახოკი, ნუკლეუსები და ანატკეც-ლამელები. კაჟის ნაკეთობანი დაფარულია მძლავრი პატინით. მასალის მეტი ნაწილი ინახება ს. ჯანაშიას სახ. საქართველოს სახელმწ. მუზეუმში.

*ლიტ.*: Аутлев П. У., Абадзехская нижнепалеолитическая стоянка, Майкоп, 1963. *დ. თუშაბრამიშვილი.*

**ᲐᲑᲐᲮᲣᲐᲥᲕᲐ,** სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (აბღარხუქის სოფსაბჭო), მდ. ბაკლანოვკის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 80 *მ*, შავი ზღვიდან 7 *კმ*, გუდაუთიდან 13 *კმ*. კოლ-ბა „აფსნი" (მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა სოფ. აბღარხუქში (4 *კმ*). ადრინდ. ფეოდ. ხანის ციხესიმაგრე.

**ᲐᲑᲒᲐ,** პატარა ნივთების ჩასალაგებელი. მხარიღლივ გადასაკიდი ჩანთა (შალის, აბრეშუმის, ტილოს ან ტყავისა). ა-ით დაჰქონდათ ხელნაწერი წიგნები და გრაგნილები, საგზალი, ხელსაქმე და სხვ. დასტაქრები ა-ში აწყობდნენ სამკურნალო იარაღებსა და წამლებს. „აბგის წამლებს" წვრილი ვაჭრებიც დაატარებდნენ სოფლებში გასაყიდად. *გ. ჯალაბაძე.*



**ᲐᲑᲒᲐᲕᲔᲠᲐ,** სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (ყულანურხვის სოფსაბჭო). ზ. დ. 70 *მ*, შავი ზღვიდან 5 *კმ*, გუდაუთიდან 7 *კმ*. 4 მარტის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა სოფ. ყულანურხვაში (3 *კმ*).

**ᲐᲑᲒᲐᲠᲐ,** სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (დურიფშის სოფსაბჭო), მდ. ბელაიას მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 200 *მ*, შავი ზღვიდან 12 *კმ*, გუდაუთიდან 15 *კმ*. კოლ-ბა „დურიფში" (მეჩაიეობა). რვაწლ. სკოლა სოფ. ტვანარხუში (2 *კმ*).

**ᲐᲑᲓ** (არაბ. მონა), მრავალი არაბული საკუთარი სახელის შემადგენელი ნაწილი. მაგ., აბდ ალ-ლაჰ (მონა ალაჰისა), აბდ ალ-კადირ (მონა ყოვლისშემძლისა).

**ᲐᲑᲓᲐᲚᲘ,** ავღანელ ტომთა ერთ-ერთი ჯგუფის — *დურანის* სახელწოდება 1747-მდე.

**ᲐᲑᲓ ᲐᲚ-ᲙᲐᲓᲘᲠᲘ** (6. IX. 1808—26. V. 1883), ალჟირის ეროვნ. გმირი, ფრანგ კოლონიზატორთა წინააღმდეგ განმათ. ბრძოლის მეთაური. მხედართმთავარი, მეცნიერი, ორატორი და პოეტი. გავლე-



მ. აბაშიძე.



რ. აბაშიძე.



ტ. აბაშიძე.



ჰ. აბაშიძე



აბდ ალ-კადირი.

ნიანი ფეოდ. გვარის შთამომავალი. მიიღო რელიგ.-ფილოს. განათლება. 1832 ალჟ. აჯანყებულმა ტომებმა დას. ალჟირის მმართველად გამოაცხადეს (მალე ამირას წოდება მიიღო). 1832–47 მეთაურობდა აჯანყებას ფრანგი დამპყრობლების წინააღმდეგ (იხ. *აბდ ალ-კადირის აჯანყება*). 1847–52 ტყვედ იყო საფრანგეთში. 1853-იდან ცხოვრობდა ბურსაში, 1855-იდან — დამასკში. 1860 დამასკში ქრისტიანთა დარბევის დროს დაღუპვას გადაარჩინა მრავალი ქრისტიანი და საფრ. და რუს. მთავრობათა ჯილდოები დაიმსახურა. ხელი შეუწყო ალჟირში სახ. სკოლების გახსნას. შექმნა იშვიათი წიგნებისა და ხელნაწერთა ბ-კა. ა. რელიგ.-ფილოს. თხზულებების ავტორია.

*ლიტ.*: Оганисьян Ю, Абд аль-Кадир, М, 1968.

**აბდ ალ-კადირის აჯანყება,** სახალხო აჯანყება ალჟირში ფრანგ ოკუპანტთა წინააღმდეგ 1832–47 *აბდ ალ-კადირის* მეთაურობით. ორანის პროვინციის აჯანყებულმა არაბ.-ბერბერულმა ტომებმა რამდენჯერმე დაამარცხეს ფრანგები და აიძულეს დაედოთ ზავი (დემიშელის ხელშეკრულება, 1834 თებ.). საფრანგეთმა ცნო აჯანყებულთა მიერ დას. ალჟირში შექმნილი სახელმწიფო (საამირო); 1835 ომი განახლდა. მაქტასთან (1835 ივნ.) და ტაფნასთან (1836 აპრ.) დამარცხებამ გენ. ბიუჟო აიძულა ხელი მოეწერა ტაფნის საზავო ხელშეკრულებისათვის (1837 მაისი), რ-ის ძალითაც საამიროს ტერიტ. საგრძნობლად გაიზარდა. საამირო დაიყო პროვინციებად, შეიქმნა რეგულ. არმია, დაიწყო იარაღის წარმოება. 1838 საფრანგეთმა დაარღვია ტაფნის ხელშეკრულება. 1843 საფრ. 100-ათასიანმა არმიამ ხელთ იგდო მსხვილი ფეოდალების ღალატით დასუსტებული საამირო. აბდ ალ-კადირი მაროკოში გაიხიზნა და არაბებს დამპყრობთა წინააღმდეგ საღვთო ომისაკენ მოუწოდა. ისლის ბრძოლაში დამარცხებული მაროკოს სულთანი იძულებული გახდა ზავი დაედო (1844 სექტ.). 1845 აბდ ალ-კადირი დაბრუნდა ალჟირში და ისევ აჯანყებას (1845–46) ჩაუდგა სათავეში. 1847 აჯანყებულები დამარცხდნენ. აბდ ალ-კადირი ფრანგებმა ტყვედ ჩაიგდეს.

*ლიტ.*: Луцкий В. Б., Новая история арабских стран, М., 1966, гл. 13, Хмелёва Н. Г., К вопросу о значении алжирского государства, возглавлявшегося Абд-аль-Кадиром, კრ.: Арабские страны, М., 1966; Blunt W., Desert hawk. Abd el-Kader and the French conquest of Algeria, L., [1947]; Emerit M., L'Algérie à l'époque d'Abd-el-Kader, P., 1951.

**აბდ ალ-კადირ-ხან ხათაქი** (1651 — დაახლ. 1702), ავღანელი პოეტი, ლირიკოსი, *ხუშჰალ-ხან ხათაქის* შვილი და მისი ლიტ. მიმდევარი. წერდა პუშტუ ენაზე, ხშირად იმეორებდა სპარსულენოვანი პოეტების სუფიურ მოტივებს, დასტიროდა სოფლის ამაოებას, ეტრფოდა ღმერთსა და სიკეთეს, ებრძოდა ბოროტებასა და ძალადობას. შექმნა ლექსთა დივანი. დაამუშავა ადამხანისა და დურხანის ლეგენდა, პუშტუ ენაზე თარგმნა საადის „გოლესთანი“ და აბდ ალ-რაჰმან ჯამის ნაწარმოებები.

**აბდ ალ-ლაჰ იბნ ალ-ზუბაირი** (624–692), არაბი პოლიტ. მოღვაწე კურაიშიტთა ტომისა, ანტიხალიფად წოდებული. ედავებოდა ხალიფობას იაზიდ იბნ მუავიას, რ-ის გარდაცვალების შემდეგ თავი ხალიფად გამოაცხადა (683). ა-ის ძალაუფლებას ემორჩილებოდა ერაყი, სამხრ. არაბეთი, ეგვიპტე და სირიის დიდი ნაწილი. 687 ჩააქრო შიიტების აჯანყება. ომაიანთა ხელისუფლების განმტკიცების შემდეგ ხალიფა *აბდ ალ-მალიქ იბნ მარვანის* ლაშქარმა ჰაჯაჯ იბნ იუსუფის მეთაურობით 692 ალყა შემოარტყა ა-ის მომხრეებს მექაში. ა. ამ ბრძოლაში დაიღუპა.

**აბდ ალ-ლაჰ იბნ ალ-მუკაფა,** იხ. *იბნ ალ-მუკაფა*.

**აბდ ალ-ლაჰ იბნ ალ-საიდ მუჰამადი** (გ. 1899 ნოემბ.), *მაჰდის* გარდაცვალების შემდეგ სუდანის დამოუკიდებელი სახელმწიფოს გამგებელი (1885–98). მოსპო ტომთა ბელადების სეპარატიზმი და განამტკიცა მაჰდელთა სახელმწიფოს ცენტრ. ხელისუფლება. ხელი შეუწყო ქვეყნის ეკონ. განვითარებას, გახსნა თოფ-იარაღის საწარმოები, შექმნა ძლიერი არმია და შეუპოვარი წინააღმდეგობა გაუწია ინგლ. კოლონიზატორებს სუდანში (1896–98). ომდურმანის ბრძოლაში ინგლ. არმიასთან დამარცხების შემდეგ (1898 წ 2 სექტ.) ხელმძღვანელობდა სუდანელთა პარტიზ. ბრძოლას. დაიღუპა ინგლისელებთან ერთ-ერთი შეტაკების დროს. იხ. აგრეთვე *მაჰდისტების აჯანყება*.

**აბდ ალ-ლაჰ იბნ ალ-ფადლ ანტიოქიელი,** XI ს. ქრისტიანი არაბი მწერალი. დაიბადა ანტიოქიაში, იყო დიაკონი, ილვწოდა არაბ. ენაზე ქრისტ. საეკლ. მოძღვრების გავრცელებისათვის. ბერძნულიდან თარგმნა იოანე ოქროპირის, იოანე დამასკელის, ბასილი დიდის, გრიგოლ ნოსელის, გრიგოლ ნაზიანზელის, ისაკ ასურის და სხვათა ეგზეგეტიკური, დოგმატ. და ასკეტ. თხზულებები. ა-ის ორიგინ. მემკვიდრეობა ძირითადად კითხვა-პასუხის ფორმით დაწერილი დოგმატ. და მორალურ-დიდაქტ. ხასიათის ნაწარმოებებია („ჭეშმარიტი სარწმუნოების განმარტებანი“, 1052; „სულის მაამებელი დიდი და მცირე წიგნები“ და სხვ.). მისი თხზულებების მნიშვნელოვანი კოლექცია დაცულია სსრკ მეცნ. აკად. აღმოსავლეთმცოდნ. ინ-ტის ლენინგრ. განყ-ბის ხელნაწერთა ფონდში.

*ლიტ*: Крачковский И. Ю, Арабские рукописи из собрания Григория IV, Избр. соч, т 6, М—Л., 1960; Graf G., Geschichte der christlichen arabischen Literatur, Bd. 2, Vatican, 1944.

**აბდ ალ-ლაჰ იბნ ჰუსაინი** (1882 — 20. VII. 1951), იორდანიის მეფე *ჰაშიმიდების* დინასტიისა. მექის შერიფის — ჰუსაინის ძე. 1906–16 იყო ოსმ. პარლამ. დეპუტატი, 1916–18 მეთაურობდა არაბთა ჯარის ნაწილებს, რ-ებიც გარს შემოერტყნენ ჰიჯაზის თურქ. გარნიზონებს. ინგლ. შემწეობით გახდა ტრანსიორდანიის ამირა (1921–46), 1946 წ. 25 მაისიდან — ტრანსიორდანიის (1950-იდან იორდანიის) მეფე. ცდილობდა ინგლ. კონტროლისათვის დაექვემდებარებინა *არაბულ სახელმწიფოთა ლიგა*. ა. მოკლა ანტიინგლ. ტერორ. ორგანიზაციის წევრმა.

**აბდ ალ-მალიქ იბნ მარვანი** (646 ან 647–705), ხალიფა (685-იდან) *ომაიანთა* დინასტიისა. ჩაახშო მოწინააღმდეგეთა გამოსვლები: *აბდ ალ-ლაჰ იბნ ალ-ზუბაირისა* მექაში (683–92) და მისი მომხრეებისა ერაყში (685–91), ალ-აშდაკისა დამასკში (689), იბნ ალ-აშასისა ერაყში (700–702), აგრეთვე *ხარიჯიტების* აჯანყება ერაყში (692–97). აღადგინა ხალიფა იაზიდ იბნ მუავიას გარდაცვალების შემდეგ (683) დაშლილი სახალიფოს ერთიანობა, გაატარა საფინანსო და საგადასახადო რეფორმები, რის შედეგადაც არაბთა ძალაუფლება დაპყრობილ ქვეყნებში საგრძნობლად განმტკიცდა. საშ. სპარსულისა და ბერძნულის ნაცვლად სახელმწიფო უწყებებში არაბ. ენა შემოიღო. ბიზანტ. და სასანური მონეტების ნაცვლად მოჭრა არაბ. მონეტები. დამასკთან შორეული პროვინციების დასაკავშირებლად დააარსა ბარიდები (საფოსტო სადგურები). მის დროს დაიწყო არაბთა დიდი დამპყრობლური ომების მეორე ეტაპი, რ-იც ხალიფა ვალიდ I-ის დროს დამთავრდა.

**აბდალო,** სოფელი ბოლნისის რ-ნში (ქვეშის სოფსაბჭო), მდ. მაშავერის მარცხ. ნაპირზე, დმანის-ბოლნისის გზატკეცილზე. ზ. დ. 620 *მ*, ბოლნისიდან 11 *კმ*. კოლ-ბა (მემინდვრეობა, მეთამბაქოეობა, მევენახეობა). საშ. სკოლ., ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი).

**აბდ ალ-რაზაკ დუმბული** (1763–1828), ირანის სამეფო კარის ისტორიკოსი, წარმოშობით ქურთი (დუმბულის ტომისა). მსახურობდა ირანის ტახტის მემკვიდრის *აბას-მირზას* კარზე. „სულთანთა სამახსოვრო საქმეებში“ აღწერა ყაჯარების დინასტიის პირველი ორი წარმომადგენლის — *აღა მაჰმად-ხანისა* და *ფათალი-შაჰის* ცხოვრება. ეს ნაწარმოები XVIII ს. დამლევისა და XIX ს. დამდეგის ირანისა და ამიერკავკ., კერძოდ, საქართველოს ისტ. ძვირფასი წყაროა. ა-ის ეკუთვნის აგრეთვე დღემდე გამოუცემელი „დუმბულის (ტომის) ისტორია“, რ-ის ხელნაწერი ინახება *მატენადარანში*.

*ლიტ.*: Материалы по истории туркмен и Туркмении, т. 2, М.—Л., 1938.

**აბდ ალ-რაზაკ სამარყანდი** (1413, ჰერათი, — 7. XI. 1482, იქვე), შუააზიელი ისტორიკოსი. წერდა სპარსულ ენაზე, სიცოცხლის დიდი ნაწილი სამარყანდში გაატარა. ავტორია ორტომიანი საისტ ნაშრომისა — „ორი ბედნიერი მნათობის აღმობრწყინებისა და ორი ზღვის შერწყმის ადგილი“ (1467/8–1470/1). თხზულება აღწერს მონღოლების, თემურისა და თემურიდების ისტორიას (1304–1470/71); შრომის I ნაწილი 1426-მდე კომპილაციურია (ემყარება *ჰაფიზი აბრუს*). თხზულება XIV–XV სს. საქართველოს ისტ. ძვირფას ცნობებს შეიცავს (თემურლენგის შემოსევები საქართველოში, კონსტანტინე მეფის ბრძოლა „შავბატკნიან“ თურქმანებთან და სხვ.). ხელნაწერები დაცულია ლენინგრადში, ტაშკენტსა და სხვ. ქალაქებში. გამოცემულია ლაჰორში 1941–49.

*ლიტ.*: Материалы по истории туркмен и Туркмении, т. 1, М.—Л., 1939; Quatremère Et. M., Notice de l'ouvrage persan qui a pour titre: Matla assaadein, «Notices et extraits des manuscrits de la Bibliothèque du Roi...», t. 14, P., 1843

*დ. კაციტაძე.*

**აბდ ალ-რაჰმან ალ-შარკავი,** იხ. *ალ-შარკავი*.

**აბდ ალ-რაჰმანები, ა. I,** იბნ მუავია იბნ ჰიშამი (დაახლ. 734–788), კორდოვის *ომაიანთა* დინასტიისა და საამიროს ფუძემდებელი, ამირა (756–788). მეტსახელად ალ-დახილი („ახალმოსული“, „უცხო“). დამასკის ომაიანთა სახალიფოს დამხობის შემდეგ (750) აბასიანთაგან დევნილი ჩრდ. აფრიკაში გაიქცა. 755 გადავიდა ანდალუსიაში, ისარგებლა კაისიტების, ქელბიტებისა და ბერბერების შინაომით, 756 აიღო სევილია, კორდოვა და თავი ანდალუსიის ამირად გამოაცხადა. ებრძოდა არაბ.-ბერბერული ტომების სეპარატისტულ ტენდენციებს, მოიგერია ჩრდ. ესპანეთის ქრისტ მმართველებისა და კარლოს დიდის თავდასხმები.

**ა. II,** იბნ ალ-ჰაქიმი (792–852), კორდოვის მეოთხე ამირა (822-იდან). მოახდინა სახელმწ. მმართველობის რეორგანიზაცია, შემოიღო სახელმწ. ბეჭედი, დააარსა ზარაფხანა, გახსნა პირველი სახელმწ. მანუფ. საწარმოები (ტირაზები); 852 მისი ბრძანებით მოიწვიეს საამიროს ქრისტ. ეპისკოპოსთა კრება, რასაც *მოსარაბების* რელიგ. ფანატიზმის შენელება მოჰყვა. მფარველობდა მეცნ., ლიტ-რასა და ხელოვნებას, დაამყარა დიპლ. და სავაჭრო ურთიერთობა ბიზანტიასთან.

**ა. III** (891–961), ალ-ნასირად („ძლევამოსილად“) წოდებული, კორდოვის ამირა 912-იდან, ხალიფა 929-იდან. კორდოვის *ომაიანების* დინასტიის ყველა-

ზე თვალსაჩინო წარმომადგენელი. აღადგინა თავისი წინამორბედების დროს დაშლილი საამირო. 931 აიღო სეუტა, 932 — ტოლედო, 955-იდან მოხარკეებად გაიხადა *ლეონი* და *ნავარა*. დაამყარა დიპლ. ურთიერთობა ბიზანტიასა და „რომის საღვთო იმპერიის" იმპერატორ ოტო I-თან. რეაქციული ფეოდ. ძალების დათრგუნვისა და ცენტრ. ხელისუფლების გაძლიერების მიზნით შეადგინა ევრ. მონების გვარდია (საკალიბა). მოაწესრიგა სახელმწ. საფინანსო საქმე, შექმნა ძლიერი ფლოტი. კორდოვის მახლობლად აგო ალ-ზაჰრა — „სასახლეებისა და ბაღების ქალაქი", დაიწყო კორდოვის მეჩეთის მშენებლობა. მის დროს კორდოვის სახალიფომ ძლიერების ზენიტს მიაღწია.

*ლიტ.*: Крымский А. Е., История арабов и арабской литературы..., ч. 3, М., 1913; Кудрявцев А. Е., Испания в средние века, Л., 1937; Леви-Провансаль Э., Арабская культура в Испании, пер. с франц., М., 1967, Мюллер А., История ислама с основания до новейших времен, пер. с нем., т. 3, СПб., 1896; Lévi-Provençal E., Histoire d' Espagne musulmane, 2 éd., t. 1—3, P., 1950—53.

**აბდ ალ-რაჰმან მომანდი,** რაჰმან ბაბა (1632, სოფ. ბაჰადური, ფეშავარის მახლობლად, — 1706, ფეშავარი), ავღანელი პოეტი მომანდის ტომისა. წერდა პუშტუ ენაზე. განიცადა სპარს. სუფიური პოეზიის გავლენა, მაგრამ სიყვარულზე, რელიგ.-მორალურ და სოც. თემებზე მარტივი, სასაუბრო ენით დაწერილი და ადამიანისადმი დიდი რწმენით გამთბარი მისი ლექსები მისაწვდომი და გასაგები იყო ხალხისათვის. ავღანეთში ყოველ გაზაფხულს აღინიშნება ა-ის დღე, იმართება პოეტთა პაექრობა — მუშაირა.

**აბდ ალ-სამადი** (გ. 1593 შემდეგ), ინდოელი მინიატიურისტი და კალიგრაფი, მინიატიურის მოგოლური სკოლის ერთ-ერთი ფუძემდებელი. ხელმძღვანელობდა 50 მხატვარს, რ-თაც პოემების კრებულ „დასთან და ამირისათვის" 1400 მინიატიურა შექმნეს. მისი ნამუშევრებია „დერვიში მირზის ტყეში", „ორი ჭაბუკი და მაჯნუნი უდაბნოში", „შაჰ აბუ ლ-მაალის დაპატიმრება" და სხვ.

**აბდ ალ-ქარიმი** (1881 ან 1882 — 7. II. 1963, კაირო), მაროკოს პოლიტ. და სახელმწ. მოღვაწე. რიფის ტომთა აჯანყების ბელადი. მიიღო სასულიერო განათლება. მსახურობდა ქ. მელილაში მასწავლებლად. შემდეგ ეჭირა *ყადისა* და უზენაესი ყადის თანამდებობა. ესპ. კოლონიზატორების წინააღმდეგ ბრძოლისაკენ მოწოდებისათვის 11 თვე პატიმრობაში იყო (1915). 1921 სათავეში ჩაუდგა რიფების ეროვნ.-განმათ. ბრძოლას ჯერ ესპანელ, ხოლო შემდეგ ფრანგ კოლონიზატორთა წინააღმდეგ. 1921 გამოაცხადეს *რიფის რესპუბლიკის* პრეზიდენტად (ამირად). 1926 ტყვედ იგდეს ფრანგებმა და გადაასახლეს კ. რეიუნიონზე. 1947 საფრანგეთში დასახლების ნება დართეს იმ პირობით, რომ თავს დაანებებდა პოლიტ. მოღვაწეობას, მაგრამ საფრანგეთისაკენ გემით მიმავალი პორტ-საიდიდან გაიქცა და დასახლდა კაიროში; აქ სათავეში ჩაუდგა არაბული მაღრიბის განთავისუფლების კომიტეტს (1948—56), მოითხოვდა ჩრდ. აფრ. ქვეყნების დამოუკიდებლობას.

*ლიტ.* იხ. სტ-თან რიფის რესპუბლიკა.

**აბდ ალ-ჰამიდ მომანდი** (1660—1732), ავღანელი პოეტი მომანდის ტომისა. წერდა პუშტუ ენაზე. სტილის სინატიფის გამო „ძიდოსტატს" უწოდებდნენ. ლირ. ლექსთა კრებულში „მარგალიტი და მარჯანი" ადიდებს სილამაზეს, როგორც სამყაროს საძირკველს. განიცდიდა სუფიური პოეზიის გავლენას, სპარსულიდან თარგმნა რამდენიმე მისტიკური ხასიათის მესნევი.

**აბდერჰალდენი** (Abderhalden) ემილ (9. III. 1877 — 5. VIII. 1950), შვეიცარიელი ბიოქიმიკოსი და ფიზიოლოგი. 1904—45 მუშაობდა ბერლინსა და ჰალეში, 1946-იდან განაგებდა ფიზიოლ. ქიმიის კათედრას ციურიხის უნ-ტში. ა-ის ნაშრომები ეძღვნება ცილების ბიოლ. როლისა და სტრუქტურის საკითხებს 1916 წ. 19 ამინომჟავასაგან მიიღო პოლიპეპტიდი და ე. ფიშერთან ერთად დაადგინა ხელოვნ. *პოლიპეპტიდების* შენების მსგავსება ბუნებრივ ცილებთან, გამოიკვლია ცხიმების, ვიტამინებისა და ჰორმონების როლი კვების პროცესში, აღმოაჩინა ე. წ. დამცველი ფერმენტები.

**აბდო მუჰამადი,** იხ. *მუჰამად აბდო*.

**აბდულა-ბეგი,** არჩილი, ქართლის მეფის იესეს (ალიყული-ხანის) ძე, სამეფო ტახტის პრეტენდენტი. 1737 ა. ირანელებმა ქართლის გამგებლად (ნაიბად) დანიშნეს, მაგრამ იმავე წელს უკან გაიწვიეს. 40-იანი წლების დამდეგს ნომინალურად ისევ ქართლის გამგებლად ითვლებოდა, ფაქტობრივად კი თბილისში მჯდომი ირანელი ხანის მრჩეველი იყო. 1744, ქართლში თეიმურაზ II-ისა და კახეთში ერეკლე II-ის გამეფების შემდეგ საუფლისწულოდ გადასცეს ქვემო ქართლი. 1747 თეიმურაზ II ირანს გაემგზავრა და ქართლის მმართველობა ერეკლე II-ს დაავალა, ხოლო ა. დამხმარედ დაუტოვა. ა-მა გამეფება მოინდომა, გამაგრდა თავის რეზიდენციაში — სამშვილდის ციხეში, დამხმარედ მიიწვია დაღესტნელი მოთარეშენი, მიიმხრო თბილისის ციხეში მყოფი ყიზილბაშები და ერეკლე II-ს შეებრძოლა. ბრძოლა მთელ წელიწადს გაგრძელდა და 1748 ერეკლეს გამარჯვებით დამთავრდა.

*წყარო:* ორბელიანი პ., ამბავნი ქართლისანი, წგნ: ქართლის ცხოვრება, ნაწ 2, დ. ჩუბინაშვილის გამოც., სპბ., 1854. *დ. მეგრელიძე*.

**აბდულაევი** მიქაილ ჰუსეინ-ოღლუ (დ. 19. XII. 1921. ბაქო), აზერბაიჯანელი ფერმწერი და გრაფიკოსი. სსრკ სახ. მხატვარი (1963), სსრკ სამხატვრო აკად. წ.-კორ. (1958). სკკპ წევრი 1954-იდან. დაამთავრა აზერბ. სამხატვრო სასწავლებელი და ვ. სურიკოვის სახ. მოსკოვის სამხატვრო ინ-ტი (1949). ცნობილია როგორც ყოფითი ჟანრის, პეიზაჟისა და პორტრეტის ოსტატი. მთავარი ნამუშევრები: „სალამო" (1947), „მინგეჩაურის ჩირაღდნები" (1948), „ბედნიერების მშენებლები" (1951), ტრიპტიქი „აზერბაიჯანის მინდვრებზე" (1963—65; ყველა აზერბ. ხელოვნ. მუზეუმი, ბაქო), „ინდური სერია" (1957—60; სსრკ სხვადასხვა მუზეუმი), ნახატების სერია „მდინარე არაქსის გაღმა" (1950; აღმ. ხალხთა ხელოვნების მუზეუმი, მოსკოვი) და სხვ. დაჯილდოებულია ლენინის ორდენითა და მედლებით.

**აბდულაევი** ჰასან მამედ ბაღირ-ოღლუ (დ. 20. VIII. 1918), საბჭ. ფიზიკოსი, აზერბ სსრ მეცნ. აკად. პრეზიდენტი (1970) და სსრკ მეცნ. აკად. წ.-კორ. (1970). სკკპ წევრი 1942-იდან. სსრკ უმაღლესი საბჭოს VIII—IX მოწვევის დეპუტატი. 1941 დაამთავრა აზერბაიჯანის პედ. ინ-ტი. 1941—44 მუშაობდა ორდუბადის პედ. სასწავლებელში, 1949—50 და 1954-იდან კი — აზერბაიჯანის სსრ მეცნ. აკად. ფიზიკის ინ-ტში, 1957-იდან ამ ინ-ტის დირექტორია; ძირითადად იკვლევს ნახევარგამტართა ფიზიკის საკითხებს.

**აბდულაზიზი** (აბდ ალ-აზიზი) (1830—1876), ოსმალეთის სულთანი 1861-იდან. მმართველობის პირველ წლებში გაატარა ლიბერ. რეფორმები (ოსმალეთის ბანკის რეორგანიზაცია, იმპერიის ვილაიეთებად დაყოფა, საზღვ. ვაჭრობის კოდექსის, სამოქალაქო კოდექსის შემუშავება და სხვ.). მისი მმართველობის დროს ოსმალეთში გაძლიერდა უცხოეთის კაპიტალის პოზიციები. საგარეო ვალმა 5,3 მლრდ. ფრანკს მიაღწია, რის გამოც ოსმალეთის მთავრობამ თავი ნაწილობრივ ბანკროტად გამოაცხადა. ა. იძულებული გახდა ეცნო მოლდავეთისა და ვალახიას დამოუკიდებლობა და მათი რუმინეთის სახელმწიფოდ გაერთიანება (1866). 1875 ბოსნიასა და ჰერცეგოვინაში დაიწყო ეროვნ.-განმათ. მოძრაობა, რაც ევრ. დიდმა სახელმწიფოებმა ოსმალეთის საქმეებში ჩარევის საბაბად გამოიყენეს (იხ. *რუსეთ-ოსმალეთის ომები; ბერლინის კონგრესი 1878*). ქვეყნის საშინაო და საგარეო მდგომარეობა მკვეთრად გაუარესდა. ახალგაზრდა ეროვნ. ბურჟუაზია და ფეოდ.-თეოკრ. დაჯგუფება წინ აღუდგა ა-ის პოლიტიკას. 1876 მოკლეს შეთქმულებმა.

**აბდულა საბირი** (ნამდვილი გვარი — აბდულაევი საბირჯან) [დ. 5(18). IX. 1905, ქ. კოკანდი, — X. 1972], უზბეკი საბჭ. პოეტი და დრამატურგი. უზბ. სსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1944), უზბ. სსრ სახალხო პოეტი (1965). სკკპ წევრი 1945-იდან. ლექსების პირველი კრებ გამოსცა 1929. ავტორია ლექსებისა და მოთხრობების კრებულებისა „გაზაფხული" (1931), „აღფრთოვანება" (1933), „მეგობრობა" (1937), „გულშანი" (1939), „სიცოცხლის სიმღერები" (1962), რომანისა „მავლონო მუყიმი" (1965), პიესებისა „მებაღის ქალიშვილი" (1930), „აიხონი" (1935), „ყურბან უმაროვი" (1941), „უზბეკეთის მახვილი" (1943) და სხვ. მასვე ეკუთვნის მუს. დრამები „თაჰირი და ზუჰრა" (1943), „მუყიმი" (1954), „ალფამიში" (1959). დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით და ორი „საპატიო ნიშნის" ორდენით

**აბდულა შაიგი,** იხ. *თალიბზადე* აბდულა შაიგ.

**აბდულა-ხან II,** აბდულა-ხან იბნ ისქანდარი (დაახლ. 1534—1598), უზბეკთა ხანი (1583-იდან) *შაიბანიდების* ღინასტიისა. ა. II-ის დროს *შაიბანიდების სახელმწიფომ* ძლიერების მწვერვალს მიაღწია. შემოიერთა ტაშკენტი, სირდარიის ჩრდილოეთით — ბალხი, ფერღანა, ხვარაზმი, ბადახშანი. ა. წარმატებით ებრძოდა ირანს ხორასნისათვის, მკაცრად უსწორდებოდა ურჩ ფეოდალებს, გაატარა მრავალი საკანონმდებლო ღონისძიება და ადმ. რეფორმა. ხელს უწყობდა ხელოსნობის, ვაჭრობის, არქიტ. და ლიტ-რის განვითარებას. გააფართოვა ურთიერთობა რუსეთის სახელმწიფოსთან, ინდოეთთან და ოსმალეთთან.


მ. აბდულაევი.

**აბდულინი** რიშათ მუყიმის ძე (დ. 14. III. 1916), ყაზახი საბჭ. მომღერალი (ბარიტონი). სსრკ სახ. არტისტი (1967), (სკკპ წევრი 1955-იდან. 1937 დაამთავრა მოსკ. კონსერვატორიასთან არსებული ყაზ. სტუდია, 1939-იდან ალმა-ათის აბაის სახ ოპერისა და ბალეტის თეატრის სოლისტია. ა-ის რეპერტუარშია სუგურის, არტემისა და ტასტანის (ბრუსილოვსკის ოპერები „ჟალბირი", „დუდარაი", „წინ, გვარდიავ!"), კოჟაგულის (თულებაევის „ბირჟანი და სარა"), ონეგინის (ჩაიკოვსკის „ევგენი ონეგინი"), დემონის (რუბინშტეინის „დემონი"), ესკამილიოს (ბიზეს „კარმენი") და სხვ. პარტიები. დაჯილდოებულია 2 ორდენითა და მედლით.

**აბდულინო,** ქალაქი რსფსრ ორენბურგის ოლქში, მდ. სურმეტზე (კამის აუზი). რკინიგზის სადგური. 25 ათ. მცხ. (1974). კვების მრეწველობა (წისქვილკომბინატი, რძის კომბინატი), რკინიგზის ტრანსპ. საწარმოები, საშენ მასალათა წარმოება. პედსასწავლებელი. ა-ს სამხრ.-აღმ-ით ნავთობისა და აირის საბადოებია.

**„აბდულმესიანი",** ძველი ქართული ლიტერატურის კლასიკური ეპოქის ძეგლი, ხოტბის ოდების კრებული, რომლის


აბედა სოკოები. ნამდვილი აბედა.


აბედა სოკოები. ძერანა.




აბელია. ლურჯი მინის მრავალწახნაგა მძივსაბეჭდავები. ანტიკური ხანა. საქ. სსრ მეცნიერებათა აკადემიის ი. ჯავახიშვილის სახელობის ისტორიის, არქეოლოგიისა და ეთნოგრაფიის ინსტიტუტი. თბილისი.

ავტორადაც მიჩნეულია *იოანე შავთელი*. ძეგლში მოხსენებული სხვადასხვა ისტორიული რეალიის მიხედვით (ტრაპიზონის სამეფოს დაარსება, *ბასიანის ბრძოლა*) იგი შექმნილი უნდა იყოს XIII ს. პირველ ათწლეულში. თხზულებაში თამარ მეფესთან ერთად შექებულია მისი მეუღლე დავით სოსლანი, რასაც ადასტურებს იგივე ისტ. რეალიები, ნაწარმოების იდეოლოგიური მიმართულება და მისი ზოგი ხელნაწერის სათაურიც. ამ ტრადიციული თვალსაზრისისაგან განსხვავებით ნ. მარს „ა." დავით აღმაშენებლის ქებად მიაჩნდა. კ. კეკელიძეს მიაჩნდა, რომ თხზულებაში დავით აღმაშენებელთან ერთად შექებულია თამარ მეფეც, ამასთან იზიარებდა ძველ ქართველ მეცნიერთა (იოანე და თეიმურაზ ბაგრატიონების და სხვ.) შეხედულებას, რომ „ა." სხვა, დაკარგული ნაწარმოების სახელწოდებაა და არა ამ თხზულებისა. შ. ნუცუბიძის აზრით კი, სხვადასხვა დროს მოღვაწეობდა ორი შავთელი, რომელთაგან პირველმა დავით აღმაშენებლის ქება შეთხზა, მეორემ კი — თამარ მეფისა და დავით სოსლანის ქება; ამ ორი თხზულების შერწყმის შედეგად წარმოიშვა „ა-ის" სახელით ცნობილი, ჩვენამდე მოღწეული კრებული. საკითხის საბოლოო გადაწყვეტას ართულებს ისიც, რომ ხოტბათა ტექსტმა გვიანდელი (XVIII–XIX სს.) და საგრძნობლად შებღალული ხელნაწერებით მოაღწია. მრავალ გაუგებრობას დაუდო სათავე იაკობ დუმბაძემაც (XVII ს.). მან თხზულება არჩილ მეფის ხოტბად გადააკეთა, ტექსტში თამარის სახელი წარხოცა და ავტორობაც მიისაკუთრა.

„აბდულმესია" თხზულების სახელწოდება და შექებული გმირის ეპითეტი უნდა იყოს (აბდ ალ-მესიჰ, არაბულად — მონა მესიისა, ქრისტესი) და არა ავტორის ზედწოდება, როგორც ადრე ეგონათ დავით რექტორს, პ. იოსელიანსა და სხვ. მას თხზულების გმირად მიიჩნევს ერთ-ერთი უძველესი წყაროც — „ვეფხისტყაოსნის" ბიბლიოგრაფიული სტროფი [(უქია) „აბდულმესია — შავთელსა..."].

„ა." საკარო პოეზიის ტიპობრივი ნიმუშია, რ-შიც შექებულია მეფე-პატრონთა ქველი საქმეები. „ა-ში" გატარებულია იმ დროისათვის პროგრესული იდეა ძლიერი, ცენტრალიზებული სახელმწიფოსი, რომელსაც წარმართავს ღვთით დადგენილი თვითმპყრობელი მეფე. ღრმა ეროვნულ სულისკვეთებასთან ერთად თხზულების მსოფლმხედველობრივი საფუძველია აღიარება ძლიერი ქართული სახელმწიფოსი, რომელსაც იმდროინდელ ახლო აღმოსავლეთში განსაკუთრებული მისია — ქრისტიანობის დაცვა-განმტკიცება ეკისრებოდა. თავისი მესიანისტური კონცეფციით „ა." ეხმაურება კლასიკური ხანის სხვა ძეგლებს; მისი იდეოლოგიური მიმართულების აშკარა პარალელი დასტურდება თამარისავე ეპოქის საისტორიო თხზულებებში.

ხოტბები დაწერილია ამაღლებული, მწიგნობრული სტილით. ავტორი ამჟღავნებს ფართო და ღრმა განსწავლულობას.

*გამოც.*: შ ა ვ თ ე ლ ი ი., თამარ მეფასი და მეუღლისა მისისა დავით მეფისა შესხმა, პლ. იოსელიანის გამოც., ტფ., 1838; ძველი ქართველი მეხოტბენი, [წგნ.] 2, ი. ლოლაშვილის გამოც., თბ., 1964; М а р р Н., Древнегрузинские одописцы (XII в.), «Тексты и разыскания по арм.-груз. филологии», 1902, кн, 4; Ш а в т е л и, Абдулмессия. Пер. с груз. Ш. Нуцубидзе, Тб., 1942.

*ლიტ.*: ბ ა რ ა მ ი ძ ე ალ., ნარკვევები ქართული ლიტერატურის ისტორიიდან, [ტ.] 1, თბ., 1945, გვ. 105—154; კ ე კ ე ლ ი ძ ე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, [ტ.] 2, თბ., 1958, გვ. 233—247; მ ე ტ რ ე ვ ე ლ ი ე, დავითისა და თამარის ქება (ე. წ. აბდულმესიანი), წგნ.: ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 2, თბ., 1966, გვ. 90—115.

*ს. ცაიშვილი.*

**აბდულქერიმ ნადირ-ფაშა** (1807–1885), თურქი მარშალი (1876). სამხ. განათლება ვენაში მიიღო. მონაწილეობდა *რუსეთ-ოსმალეთის ომსა* (1828–29) და *ყირიმის ომში* (1853–56), სარდლობდა ანატოლიის არმიას. *ბაშ კადიკლარის ბრძოლაში* დამარცხებისათვის (1853) პასუხისგებაში მისცეს, მაგრამ გაამართლეს. 1862 მონაწილეობდა ჩერნოგორიაოსმალეთის ომში. 1876 ეკავა სამხ. მინისტრის პოსტი. იმავე წელს სარდლობდა ოსმალეთის არმიას სერბია-ოსმალეთის ომში და დაამარცხა სერბები. *რუსეთ-ოსმალეთის ომის* (1877–78) დასაწყისში სარდლობდა ოსმალთა მთავარ არმიას ბალკანეთში, მაგრამ დამარცხდა და გადააყენეს.

**აბდულჰამიდ II**, ა ბ დ ა ლ-ჰ ა მ ი დ II (21. IX. 1842 — 10. II. 1918), ოსმალეთის სულთანი (1876–1909), „*ახალ ოსმალთა*" და მათი თანამოაზრე *მიდჰათ-ფაშის* ზეგავლენით შემოიღო კონსტიტუცია (1876), რ-იც მალე გააუქმა, პარლამენტი დაშალა და დესპოტური რეჟიმი „*ზულუმი*" (ძალადობა) დაამყარა. ოსმალეთის იმპერიის არამაჰმადიანური მოსახლ. (სომხები, ბერძნები) დევნის გამო „სისხლიანი სულთანი" შეარქვეს. მის დროს ოსმალეთი დაუძლურდა და გერმ. ნახევარკოლონიად იქცა. 1903 ა. II-მ გერმანელებს ბაღდადის რკინიგზის მშენებლობის კონცესია მისცა. *ახალგაზრდა თურქების რევოლუციის* დროს (1908) იძულებული გახდა აღედგინა 1876 კონსტიტუცია. 1909 სცადა მოეხდინა კონტრრევ. გადატრიალება, რისთვისაც ეროვნ. კრებამ ტახტიდან გადააყენა და დააპატიმრა. 1912-მდე იყო სალონიკში, შემდეგ სტამბოლში გადაიყვანეს. იქვე გარდაიცვალა.

**აბდულჰაქ ჰამიდ თარჰანი** (1852, სტამბოლი,—1937, იქვე), თურქი მწერალი, განმანათლებელი, სახელმწ. მოღვაწე. დაიბადა არისტოკრ. ოჯახში. სწავლობდა პარიზში. წლების მანძილზე ეწეოდა დიპლ. მოღვაწეობას, 1928 აირჩიეს დიდი ეროვნ. მეჯლისის დეპუტატად. სამწერლო ასპარეზზე გამოვიდა XIX ს. 70-იან წწ. მის ჟანრობრივად მრავალფეროვან შემოქმედებაში შეიმჩნევა რომანტ. და რეალისტური ნაკადი, ერთმანეთს ერწყმის პესიმ. და ოპტიმ. განწყობილება. ა. იყო პოეტური მეტრიკის ნოვატორი; თურქ. ლიტ-რაში საფუძველი ჩაუყარა ახალ ჟანრს — დრამ. პოეზიას. წერდა დრამებს ლექსად („თავისუფლება", „სარდანაპალი" და სხვ.), პოემებს („საფლავი", 1885) და პიესებს („ინდოელის ქალიშვილი", 1875 და სხვ.), რ-ებშიც ფსიქოლ. ანალიზი ჭარბობს. ა. ეხმაურებოდა ეპოქის მოწინავე მისწრაფებებს. ილაშქრებდა სულთნის ტირანიისა და ინგლ. კოლონიზატორების წინააღმდეგ, იცავდა ქალის საზ. ინტერესებს.

**აბდუმომუნოვი** თოქთობოლოთ (დ. 15. VIII. 1922, სოფ. ჯანი-ალიში, ქემინის რ-ნი, ყირგ. სსრ), ყირგიზი საბჭ. მწერალი, დრამატურგი. სკკპ წევრი 1959-იდან, სსრკ უმაღ. საბჭოს VI მოწვევის დეპუტატი. ყირგ. მწერალთა კავშირის მდივანი (1959). მისი პიესებია „ქვიშიანი ფერდობი" (1947), „თანამედროვენი" (1948), „ვიწრო ხეობა" (1953–54), „აშირბაი" (1957) და სხვ. პიესებისათვის „სინდისი არ აპატიებს" და „სიყვარული და იმედი" (ორივე 1966) მიენიჭა თოქთოგულ სათილღანოვის სახელობის რესპ. სახელმწ. პრემია. აღწერს ყირგ. ხალხის ბრძოლას საბჭ. ხელისუფლებისათვის, თანამედროვე ყირგიზეთის ცხოვრებას. ავტორია რომანისა „ლურჯი ცის ქვეშ" (ნაწ. 1, 1956). წერს საბავშვო მოთხრობებს.

**აბდურაჰმანი** (1844 — 1. X. 1901), ავღანეთის ამირა 1880-იდან. მონაწილეობდა თავისი პაპის *დოსთ მუჰამადის* გარდაცვალების შემდეგ ტახტისათვის გამართულ შინაფეოდ ბრძოლებში. დამარცხდა და 1869 შუა აზიას შეაფარა თავი. 1879 დაბრუნდა სამშობლოში და 1880 გაბატონდა ჩრდ. ავღანეთში. 1880 წ. 21 ივლ. ინგლისმა ა. მთელი ავღანეთის ამირად ცნო. სამაგიეროდ ავღანეთის საგარეო პოლიტიკა თავის კონტროლს დაუქვემდებარა, ხოლო 1893 ომის მუქარით აიძულა ა. ავღანეთის აღმ. საზღვრად ე. წ. „დიურანდის ხაზი" ეცნო. ამან ავღანეთს ავღანთა მრავალრიცხოვანი ტომებით დასახლებული ტერიტ. ჩამოაცილა. ა. ზრუნავდა ქვეყნის ეკონ. ძლიერებისათვის, ებრძოდა ფეოდ. სეპარატიზმს შემოიღო ერთიანი სამონეტო სისტემა.

**აბდურაჰმანოვი** ფუად ჰასან-ოღლუ [28. IV(11. V). 1915, ნუხა, — 1971, ბაქო], აზერბ. მოქანდაკე. აზერბ. სსრ სახ. მხატვარი (1955). სსრკ სამხატვრო აკად. წ.-კორ. (1949). სკკპ წევრი 1962-იდან. დაამთავრა ლენინგრ. სამხატვრო აკადემია (1940). ძირითადად მონუმენტალისტია. მთავარი ნამუშევრები: ნიზამის ძეგლები კიროვაბადსა (1946; სახელმწ. პრემია, 1947) და ბაქოში (1949), „მეცხვარე" (1950; თაბაშირი, სახელმწ პრემია, 1951; ბრინჯაო, 1951, ტრეტიაკოვის გალერეა), ჩოიბალსანისა და სუხე-ბატორის ბიუსტები (1954; მარმარილო, ულდამა ულან-ბატორში), მწერალ ს. ვურღუნისა (1961, ბაქო) და პოეტ რუდაქის (1964, დუშანბე) ძეგლები, ლენინის პორტრეტული ბიუსტი (1955; მარმარილო, აზერბ. ისტ. მუზეუმი, ბაქო) და სხვ. დაჯილდოებულია 2 ორდენით.

**აბე** (Abbe) ერნსტ (23. I. 1840 — 14. I. 1905), გერმანელი ფიზიკოს-ოპტიკოსი, მიკროსკოპში გამოსახულების წარმოქმნის თეორიის ავტორი. 1870-იდან თეორ. ფიზიკის პროფესორი იენაში. 1877–90 იენის ობსერვ. დირექტორი. მიკროსკოპების კონსტრუქციის მეცნ. საფუძვლების კვლევის მიზნით 1863 მუშაობდა კ. ცაისის ოპტ. სახელოსნოებში. ა-ს მიკროსკოპის თეორია (1872) ამ რთული ამოცანის გადაწყვეტის პირველი მეცნიერული ცდაა. 1870 დაადგინა ე. წ. სინუსების კანონი, რ-საც ფართოდ იყენებენ ოპტ. გამოთვლებში.

*ლიტ.*: У м о в Н А., Из истории союза науки и техники, Собр соч, т 3, М, 1916.

**აბე** კობო (დ. 1924), იაპონელი მწერალი. მის სახელთან დაკავშირებულია 50-იანი წწ. იაპ. ლიტ-რის აღმავლობა. ა-ს შემოქმედების მთავარი თემაა კონფლიქტი ადამიანსა და საზ-ბას შორის, ადამიანის სულიერი მარტოობის პრობლემა. ამ თემისადმია მიძღვნილი მისი რომანები — „კედელი" (1951, აკუტაგავას პრემია), „მხეცები მიეშურებიან შინ" (1957) და ფილოს. ტრილოგია — „ქალი ქქვიშაში" (1963), „უცხო სახე" (1964), „დამწვარი რუკა" (1967), რ-ებსაც აერთიანებს პრობლემა — ადამიანის გაუცხოება, სიმარტოვე თანამედროვე ბურჟ. სამყაროში, მისი განწირული მისწრაფება უპერსპექტივობის, საერთო გათიშულობის დასაძლევად. ა. აგრეთვე მეცნ. ფანტასტ. რომანის („გამყინვარების მეოთხე პერიოდი", 1959), პიესების და მოთხრობების ავტორია.

*ლიტ.*: Г р и в н и н В., Трилоогия Кобо Абэ, «Иностранная литература», 1969, № 10; П а л и е в с к и й П., Путь к преодолению, იქვე, 1966, № 5.

**აბე** ტომოძი (დ. 26. VI. 1903), იაპონელი მწერალი, კრიტიკოსი, მთარგმნელი. მისი პირველი მნიშვნელოვანი ნაწარმოებია რომანი „ზამთრის თავშესაფარი" (1936). ემხრობოდა იმ ლიტ.-ესთეტ. მიმდინარეობას („ახალი ხელოვნების სკოლა"), რ-იც აშკარად დაუპირისპირდა პროლეტარულ ლიტ-რას. ა-ს ნაწარმოებების მთავარი თემაა ინტელიგენციის სულიერი სამყარო (რომანი „ქაარბუქი"

1938), განსაკუთრებით ომის შემდგომი ახალციხარდობის სულისკვეთება (რომანები – „გაზაფხულის ღამე“, 1949; „შავი აჩრდილი“, 1950 და სხვ.).

**აბედათი,** სოფელი გეგეჭკორის რ-ნში, მდ. აბაშის მარჯვ. ნაპირზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., ლემიქავე, ლექაჯაიე, ჯოლევი). ზ. დ. 130 *მ*, გეგეჭკორიდან 7 *კმ*. კოლ-ბა „შრომის სამეფო“ (მეჩაიეობა, მეხილეობა, მევენახეობა, ტუნგი). საშ. სკოლა, 2 ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი), ამბულ., აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**აბედა სოკოები,** აბედოვანნი (Polyporaceae), *ბაზიდიუმიანი სოკოების* ფართოდ გავრცელებული ოჯახი. აერთიანებს 1500-მდე სახეობას. აქვს მრავალნაირი ერთწლოვანი და მრავალწლოვანი ნაყოფსხეულები (ფირფიტისებრი, ქოლგისებრი, ჩლიქისებრი, მარაოსებრი და სხვ.). მისი ჰიმენოფორი (სანაყოფე შრე) უმეტესად მილისებრია. მრავლდება სპორებით. იზრდება როგორც ცოცხალ, ისე გამხმარ ხეზე, ხის ნარჩენებზე. იწვევს ფესვისა და ღეროს ლპობას, შლის მოჭრილი ხის მერქანსაც, დიდ ზიანს აყენებს სატყეო მეურნეობას. მრავალწლოვანი აბედა სოკოებიდან მნიშვნელოვანი ზიანი მოაქვს: ცრუ აბედას (Phellinus igniarius) – აზიანებს ფოთლოვან ჯიშებს, ზოგჯერ წიწვოვანსაც. პარაზიტობს ძირითადად მურყანზე, ტირიფზე, არყსა და მუხაზე; ნამდვილ აბედას (Fomes fomentarius) – აზიანებს ძირითადად დასუსტებულ ფოთლოვნებს (არყს, მურყანს, მუხას, თუთას, განსაკუთრებით წიფელს). ძველად მისგან *აბედს* ამზადებდნენ. ერთწლოვანი ა. ს-იდან აღსანიშნავია ძერანა (Polyporus squamosus) – პარაზიტობს თელასა და წიფელზე, ნორჩს საჭმელადაც ხმარობენ. ამ ოჯახის ზოგიერთი სახეობა, თუ ფართოდ გავრცელდა, დიდ ზიანს აყენებს ხეხილსაც.

ბრძოლის ღონისძიებანი: ნაყოფსხეულების შეგროვება და დაწვა, ტყესაკაფების ხერგისაგან გაწმენდა, ხის ჭრილობების დეზინფექცია კარბოლინეუმით.

**აბედი,** სგანგებოდ დამუშავებული ხის (უმთავრესად წიფლის) სოკო. უძველესი დროიდანვე იყენებდნენ ცეცხლის დასანთებად. ა-ის მისაღებად ნაცარწმენდილში გამოხარშულ სოკოს ნელთბილ ნაცარში ჩაფლავდნენ და გამოშუშების შემდეგ დაბეგვავდნენ *ტალ-კვესის* ნაპერწკლით ადვილად ინთება. იწვის უალოდ.

**აბევილის კულტურა,** ქვედა *პალეოლითის* კულტურა, გავრცელებულია ევრ. ტერიტორიაზე. სახელწოდება მიიღო ქ. აბევილისაგან (მდ. სომის ხეობა, საფრანგეთი). მას შემდეგ, რაც XX ს. 20–30-იან წწ-ში დაადგინეს, რომ აქ აღმოჩენილი შრომის იარაღები უფრო დამახასიათებელია ევრ. ქვედა პალეოლითისათვის, ვიდრე ქ. შელთან ნაპოვნი ნივთები, ტრად. ტერმინის – „შელის კულტურის“ – ნაცვლად ევროპაში ხშირად იხმარება „ა. კ.“ საბჭ. არქეოლ. ლიტ-რაში შემორჩა სახელწოდებ. „შელის კულტურა“.

**აბელარი** (Abelard, Abailard) პიერ (1079, პალე, – 21. IV. 1142, სენ-მარსელის სააბატო), ფრანგი ფილოსოფოს-ღვთისმეტყველი, ლოგიკოსი და პოეტი. სწავლობდა პარიზში. 1113 საკუთარი სკოლა გახსნა და მრავალი მოწაფე გაუჩნდა. 1119 იძულებული გახდა ბერად შემდგარიყო, ხოლო მისი სატრფო – 18 წლის ელოიზა – მონაზვნად აღიკვეცა. ა-ის მოძღვრებაში მთავარია ლოგიკისა და დიალექტიკის საკითხები. ზოგადის, *უნივერსალიების* არსებობის პრობლემა რომ გადაეწყვიტა, ა-მა ორი გზის – *რეალიზმისა* და *ნომინალიზმის* – შეთანხმება განიზრახა და ააგო ახალი, კონცეპტუალისტური თეორია (იხ. *კონცეპტუალიზმი*). თუ რეალიზმი ამტკიცებს ზოგადის არსებობას, ხოლო ნომინალიზმი საერთოდ უარყოფს მას და ზოგადის აღმნიშვნელ ტერმინს მხოლოდ კრებით სახელად აცხადებს, კონცეპტუალიზმი, მართალია, უარყოფს ზოგადის რეალურ არსებობას, მაგრამ მას შემეცნებაში არსებულად მიიჩნევს. ა-ის აზრით, ზოგადი არსებობს როგორც სიტყვის მნიშვნელობა. სხვა აზრი აქვს ა-ის მოძღვრებაში დიალექტ. დასაბუთების მეთოდსაც. ეს მეთოდი, რ-იც „ჰო“ და „არას“ შეპირისპირებით გამოიხატება, ემსახურება არა რწმენის განმტკიცებას, როგორც ეს სქოლასტიკაში იყო მიღებული, არამედ ჭეშმარიტების, ცოდნის წვდომას. მხოლოდ ჭეშმარიტი ცოდნა შეიძლება იყოს რწმენის ურყევი საფუძველი. სქოლასტ. დებულება – „უნდა მწამდეს, რომ გავიგო“, – ა-მა ასე შეაბრუნა: „უნდა გავიგო, რომ მწამდეს“. შრომაში „შეიცან თავი შენი“ სოკრატეს ეთიკის პრინციპები პიროვნების უფლებათა დასაცავად გამოიყენა, ზნეობის კრიტერიუმად სინდისი გამოაცხადა და აშკარად დაუპირისპირდა სქოლასტიკას, რისთვისაც კათოლ. ეკლესიამ მკაცრად დასაჯა. თავისი ცხოვრება ა-მა აღწერა ავტობიოგრ. ნაწარმოებში „ამბავი ჩემი უბედურებისა“ (1132–36). მასვე ეკუთვნის სამიჯნურო ლექსები (ლათინურ ენაზე). შუა საუკ. ლათ. ეპისტოლური ლიტ-რის შესანიშნავი ძეგლია ა-ისა და ელოიზას წერილები (1132–35).

*თხზ.*: Opera omnia, P., 1855; История моих бедствий, М., 1959 (ახლავს ა-ის ფილოსოფიური შრომების ბიბლიოგრაფია).

*ლიტ.*: გოგიბერიძე მ., ფილოსოფიის ისტორია, ტ. 1, თბ., 1941, გვ. 245–248.

**აბელი,** ბიბლიური პერსონაჟი, *ადამის* მეორე ვაჟი, მწყემსი. უფროსმა ძმამ *კაენმა* მოშურნეობით მოკლა, რადგან ღვთისმოსავი ა. უყვარდა *იაჰვეს*. იუდაისტური და ქრისტ. ტრად. მიხედვით, ა. თვინიერი და უდანაშაულო მსხვერპლის ზოგადი სახეა.

**აბელი** (Abel) ნილს ჰენრიკ (5. VIII. 1802, სტავანგერის მახლობლად, – 6. IV. 1829, არენდალის მახლობლად), ნორვეგიელი მათემატიკოსი. ა-ის შრომებმა დიდი გავლენა იქონია მათემატიკის საერთო განვითარებაზე. მათ საფუძველზე შეიქმნა ახალი მათ. დისციპლინები: *გალუას თეორია, ალგებრული ფუნქციების* თეორია და სხვ. ა-მა დაამტკიცა (1824) ოთხზე მაღალი ხარისხის ზოგადი ალგებრული განტოლების ამოუხსნადობა რადიკალებში. *ინტეგრალურ აღრიცხვაში* უჩვენა ისეთი ფუნქციების არსებობა, რ-თა ინტეგრირება *ელემენტარულ ფუნქციებში* არ ხერხდება, მათ ინტეგრირებას მივყავართ ახალ ტრანსცენდენტურ ფუნქციებამდე. ამ გამოკვლევებმა ა. მიიყვანა *ელიფსური ფუნქციების* და ჰიპერელიფსური ფუნქციების აღმოჩენამდე. ა-მა გამოიკვლია ინტეგრალები, რ-ებიც ამჟამად მის სახელს ატარებს (იხ. *აბელის ინტეგრალები*). აქვს მნიშვნელოვანი შრომები მწკრივთა თეორიაში. ცნობილია ა-ის იგივეობა, ა-ის უტოლობა, ა-ის პრობლემა, ა-ის განტოლება, ა-ის ჯგუფი (იხ. *ჯგუფი* მათემატიკაში), *აბელის თეორემები*.

*ლიტ.*: Оре О., Замечательный математик Нильс Хенрик Абель, пер. с англ., М., 1961.

**აბელი** (Abel) ოტენიო (20. VI. 1875–4. VII. 1946), ავსტრიელი პალეონტოლოგი. იკვლევდა ნამარხ ხერხემლიანებს, უმთავრესად ძუძუმწოვრებს. დიდ ყურადღებას უთმობდა პალეოეკოლოგიის საკითხებსა და პალეონტოლ. ზოგადთეორ. პრობლემებს. მისი თეორ. გამოკვლევებისათვის დამახასიათებელია მექანიციზმი, რამაც საბოლოოდ ვიტალისტური იდეების აღიარებამდე მიიყვანა.

*ლიტ.*: Давиташвили Л. Ш., История эволюционной палеонтологии от Дарвина до наших дней, М.–Л., 1948, с. 77, 296–300.

**აბელია** (Abelia), მცენარეთა გვარი *ცხრატყავასებრთა* ოჯახისა. მისი 36-მდე სახეობა ფოთოლმცვივანი, ხოლო ზოგი მარადმწვანე ბუჩქია. უმრავლესობა გვხვდება აღმ. აზიაში, ორი სახეობა – ცენტრ. ამერიკაში. სსრკ-ში ველურად გავრცელებულია ორი სახეობა – A. corymbosa (შუა აზიის მთებში) და A. coreana (შორეულ აღმოსავლეთში). საქართველოს ბაღ-პარკებში ხარობს 5 სახეობა, უფრო ხშირად გვხვდება ჩინური ა. (A. chinensis) და მრავალყვავილა ა. (A. floribunda). დეკორ. მცენარეებია. აქვთ პრიალა ფოთოლი და სურნელოვანი ყვავილი. ა. ყვავილობს ხანგრძლივად, ადვილად მრავლდება კალმებითა და თესლით. *მ. სახოკია.*

**აბელია,** არქეოლოგიური, ხუროთმოძღვრებისა და ეპიგრაფიკის ძეგლებით მდიდარი სოფელი ქვ. ქართლში (ახლანდ. *აბელიანი*, თეთრი წყაროს რ-ნი). პირველად იხსენიება 1580 ერთ საბუთში. XI–XV სს. სამეფო დომენი იყო. XVI–XVIII საუკუნეებში კი *საბარათიანოში* შედიოდა. ა. დასახლებული ჩანს უძველესი დროიდან. გათხარეს 1954 და 1966 (ხელმძღვ. გ. ლომთათიძე). აღმოჩენილია გვიანდ. ენეოლითური და ადრინდ. ბრინჯაოს ხანის (ძვ. წ. IV–III ათასწლეულთა მიჯნა) ნამოსახლარი. ნაპოვნია კერა, თიხის ჭურჭელი, ხელსაფქვავი, ქვის ცული, ობსიდიანის ზოდები და სხვ.; აღმოჩენილია ანტიკური ხანის სამაროვანიც (ძვ. წ. V–III სს.). ფილაქვით ნაშენ მომცრო სამარხებში მოკუნტულად ჩასვენებულ მიცვალებულებს ჩატანებული ჰქონდათ შავი და წითელი თიხის ჭურჭელი, ბრინჯაოსა და რკინის ზურგჩაზნექილი სამაჯურები, ბრინჯაოს ბეჭდები (ერთის ფარაკზე ფასკუნჯია გამოსახული), მინისა და ქვის მძივები (ერთი გიშრისა, ირმის გამოსახულებიანი), ლურჯი მინის მრავალწახნაგა სამი საბეჭდავი, რ-ებზეც გამოსახულია მხედრის ნადირობა ლომზე, ხარირმისა და ფურირმის თამაში, კვიციანი ცხენი. ასეთი საბეჭდავები აღმოჩენილია მცხეთაში, სამხრ. ოსეთში, კლდეეთში და სხვ.; სოფელში თლილი ქვით შემოსილი დარბაზული ეკლესია დგას. შიგნით ჩანს მოხატულობის კვალი. საყურადღებოა ძეგლის დახვეწილი პროპორციები, სადა, ორიგინ. დეკორი. სამხრ. ფასადზე დაცული ვრცელი ასომთავრული წარწერიდან ირკვევა, რომ ტაძარი აგებულია 1250–59 წწ. შორის. წარწერის ავტორი – მანგლელი მთავარეპისკოპოსი არსენ მშვილდაისძე მოგვითხრობს იმ გასაჭირზე, რაც ტაძრის მშენებლებს დაადგათ მონღოლთა ბატონობის დროს. იხსენიება ორი მეფე: დავით-ულუ და დავით-ნარინი, აგრეთვე რუსუდან მეფის ასული თამარ-ხათუნი და დავით-ულუს ძე გიორგი. წარ-



პ. აბელარი.



აბელია. თიხის ჭურჭელი. ხელადა და კოჭობი. ანტიკური ხანა. საქ. სსრ მეცნიერებათა აკადემიის ი. ჯავახიშვილის სახელობის ისტორიის, არქეოლოგიისა და ეთნოგრაფიის ინსტიტუტი. თბილისი.



აბელიის ეკლესია. 1250–59.

წერა გამოიკვლია და პირველად გამოაქვეყნა ე. თაყაიშვილმა.

*წყარო*: საქართველოს სიძველენი, ე. თაყაიშვილის რედ., გამოც. მე-2, ტ. 1, წგნ. 1, ტფ., 1920, გვ. 87.

*ლიტ.*: გ ო მ ე ლ ა უ რ ი ი., ხუროთმოძღვრული ძეგლი სოფ. აბელიაში, «მაცნე», 1968, № 1; ლ ო რ თ ქ ი ფ ა ნ ი ძ ე ი., ქვემო ქართლი XVIII საუკუნის I მეოთხედში, ნაწ. 1—2, თბ., 1935; Т а к а й ш в и л и Е. С., Грузинские памятники окрестностей Белого Ключа, «Известия Кавк. отделения Моск. археол. об-ва», 1904, в. 1; Ч у б и н и ш в и л и Т. Н., К у ш н а р ё в а К. Х., Новые материалы по энеолиту Южного Кавказа, «მაცნე», 1967, № 6.

*დ. ბერძენიშვილი. გ. ლომთათიძე. ი. ციციშვილი.*

**აბელიანი** ჰოვანეს არტემის ძე [23. X (4. XI). 1865, შემახა, — 1. VII. 1936, ერევანი], სომეხი მსახიობი, სომხ. და აზერბ. სსრ სახ. არტისტი (1932). სომხ. რეალისტური აქტიორული სკოლის ერთ-ერთი საუკეთესო წარმომადგენელი. მოღვაწეობა დაიწყო ბაქოში (1882). გამოდიოდა თბილ. და ბაქოს სომხ. თეატრების სცენაზე. საგასტროლოდ მოგზაურობდა რუსეთში და საზღვარგარეთ. 1925-იდან იყო ერევნის სუნდუკიანის სახ. თეატრის მსახიობი. განასახიერა პეპოსა და ზიმზიმოვის (სუნდუკიანის „პეპო"), ელიზბაროვის (შირვანზადეს „პატიოსნებისათვის"), ოსიპის (გოგოლის „რევიზორი"), ოტელო's, მეფე ლირის (შექსპირის „ოტელო", „მეფე ლირი") და სხვ. როლები.



ლ. აბელიშვილი.

**აბელიანი,** სოფელი თეთრი წყაროს რ-ნში (თეთრი წყაროს საქალაქო საბჭო), მდ. ალგეთის მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 1020 *მ*, თეთრი წყაროდან 5 *კმ*. თეთრი წყაროს მეხორცეობა-მერძევეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა, ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი). სოფლის ძვ. სახელწოდებაა *აბელია*. XIX ს. 30-იან წწ. ა-ში დასახლდნენ ბერძნები.

**აბელის თეორემები,** მწკრივთა თეორიის ორი მნიშვნელოვანი თეორემა. პირველი: თუ ხარისხოვანი მწკრივი $\sum\limits_{n\geqslant} c_n z^n = c_0 + c_1 z + c_2 z^2 + \cdots + c_n z^n + \cdots$ (1) კრებადია რაიმე $z_0$ წერტილში ($z_0 \neq v$), მაშინ იგი აბსოლუტურად კრებადია (იხ. *აბსოლუტურად კრებადი მწკრივი*) ყოველ $z$ წერტილში, რ-იც აკმაყოფილებს პირობას $|z|<|z_0|$; მეორე: თუ (1) მწკრივის *კრებადობის წრის* საზღვრის $z_0$ წერტილში (1) მწკრივი კრებადია, მაშინ $\lim\limits_{z\to z_0} \sum\limits_{n\geqslant 0} c_n z^n = \sum\limits_{n\geqslant 0} c_n {z_0}^n$, როდესაც z მიისწრაფვის $z_0$-ისაკენ არამხები გზით.




აბერაცია სინათლისა.

**აბელის ინტეგრალები,** ინტეგრალები *ალგებრული ფუნქციებიდან*. ა. ი. არ გამოისახება *ელემენტარული ფუნქციებით*. მათი ზოგადი სახეა $\int R(x, y)\,dx$, სადაც $R(x, y)$ ორი ცვლადის $x$-ისა და $y$-ის *რაციონალური ფუნქციაა*, ხოლო $y$ არის $x$-ის ალგებრული ფუნქცია. კერძო შემთხვევაში, როდესაც $y=\sqrt{a_0x^n+a_1x^{n-1}+\cdots+a_n}$ და $n$ არის 3 ან 4, ა. ი. ე. წ. *ელიფსური ინტეგრალებია*, ხოლო თუ $n\geqslant 5$ — ჰიპერელიფსური ინტეგრალებია.

**აბელის ჯგუფი,** იხ. სტ. *ჯგუფი* მათემატიკაში.

**აბელიშვილი** ლევან გრიგოლის ძე [3(16). IV. 1909, თბილისი,—16.III.1974, იქვე], ქართველი საბჭ. ელექტროტექნიკოსი. ტექ. მეცნ. დოქტ. (1955), საქ. სსრ მეცნ. აკად. წ.-კორ. (1961), საქ. სსრ მეცნ. და ტექ. დამს. მოღვაწე (1967), პროფესორი (1956). ქართ. საბჭ. ენციკლოპედიის მთავარი სარედაქციო კოლეგიის წევრი. სკკპ წევრი 1956-იდან. იყო რკინიგზის ტრანსპ. ელექტრული წევის პიონერი საქართველოში. მისი შრომები ეხება წევის ეფექტურობას, წევის გაანგარიშებას, რკინიგზების გატარების უნარს, მოძრავი შედგენილობისა და ელექტრომომარაგების სისტემათა თეორიას, აგრეთვე ელექტრორკინიგზების იძულებითი რეჟიმების გამოკვლევას ძაბვის საშ ვარდნათა ეპიურების მეთოდით ყველა ელემენტის ურთიერთმოქმედებისას, წევის ძრავების სითბურ გაანგარიშებასა და გამოცდას, საკონტაქტო სადენების გახურების თეორიას, გრძელ მატარებელთა წონის ინერციულ გაანგარიშებას და სხვ. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით.

**აბელ-მარდუქი,** ახალი ბაბილონის სამეფოს მეფე (ძვ. წ. 562—559). მოხსენიებულია ბიბლიაში. ტახტზე ავიდა მამის — *ნაბუქოდონოსორ II-ის* — გარდაცვალების შემდეგ. მოკლეს შეთქმულებმა.

**აბენდროთი** (Abendroth) ჰერმან (19. I. 1883—29. V. 1956), გერმანელი დირიჟორი. გერმ. ხელოვნ. აკად. წევრი, გდრ ეროვნ. პრემიის ლაურეატი (1949). 1903-იდან ხელმძღვანელობდა მიუნხენის „საორკესტრო საზოგადოებას", 1905-10 იყო ლიუბეკის ოპერისა და კონცერტების კაპელმაისტერი, ესენისა და კელნის სიმფ. ორკესტრების დირიჟორი, ბერლინის სახელმწ. ოპერის სიმფ. კონცერტების (1922—23) და ლაიფციგის გევანდჰაუზის ორკესტრის (1934—45) დირიჟორი. ვაიმარის უმაღლესი მუს. სკოლის მთავარი დირიჟორი და გენ. მუსიკალური დირექტორი (1945—49). ხელმძღვანელობდა ლაიფციგისა (1949) და ბერლინის რადიოს (1953) სიმფ. ორკესტრებს. იყო ბეთჰოვენის, ბრამსისა და ბრუკნერის მუსიკის ნიჭიერი ინტერპრეტატორი, გასტროლებს მართავდა მსოფლიოს მრავალ ქვეყანაში (სსრკ-ში — 1925, 1951, 1954).

**აბეოკუტა** (Abeokuta), ქალაქი სამხრ.-დას. ნიგერიაში, მდ. ოგუნზე, რკინიგზით უკავშირდება ლაგოსს. 217 ათ. მცხ. (1969). სავაჭრო ცენტრი (კაკაო, ციტრუსები, ბანანი). ბამბის ქსოვილებისა და სალებავების კუსტ. წარმოება, საკონსერვო, ცემენტისა და ბეტონის ქ-ნები. ა. დაარსდა 1825. XIX ს-ში იორუბა ტომთა ერთ-ერთი სახელმწიფოს დედაქალაქი იყო.

**აბერაცია** (ბიოლ.) (ლათ. aberratio — გადახრა), 1. მ ო რ ფ ო ლ ო გ ი ა ს ა დ ა ფ ი ზ ი ო ლ ო გ ი ა შ ი — აგებულებისა და ფუნქციის ყოველგვარი გადახრა ტიპობრივი ნიმუშიდან. ჩვეულებრივ იხმარება ნორმისაგან ინდივიდ. განსხვავებულობის აღსანიშნავად, ზოგჯერ კი როგორც *დევიაციის* სინონიმი. 2. ს ი ს ტ ე მ ა ტ ი კ ა შ ი — ცხოველთა ზოგიერთი ჯგუფის (პეპლები, ხოჭოები, თევზები და სხვ.) ტაქსონომიური შიდაქვესახეობრივი კატეგორია. ა-ის გამოყოფა უმეტესად ხდება შეფერილობის, საფარველის სტრუქტურის უმნიშვნელო შემთხვევითი ცვლილებების საფუძველზე. 3. გ ე ნ ე ტ ი კ ა შ ი — ქრომოსომების სწორხაზოვან სტრუქტურაში მომხდარი ცვლილებები, რაც გამოწვეულია მათი გახლეჩითა და ხელახალი განაწილებით, გენეტ. მასალის დაკარგვით ან ნაწილობრივი გაორმაგებით; იგივეა, რაც *ქრომოსომების სტრუქტურული გარდაქმნები*.

**აბერაცია ოპტიკური სისტემებისა,** გამოსახულებათა ცდომილებანი, რ-თაც იძლევა ოპტ. სისტემები. აბერაციის დროს ოპტ. გამოსახულება არ არის სავსებით მკაფიო, ზუსტად არ შეესაბამება ობიექტს ან შეფერილია. განსაკუთრებით აღსანიშნავია აბერაციის შემდეგი სახეობები: *აბერაცია სფერული, კომა* — ოპტ. გამოსახულების ნაკლი, რ-იც წარმოიშობა ოპტ. სისტემაში სინათლის სხივების ირიბად გავლისას. თუ ოპტ. სისტემაში გავლისას სფერული ტალღა დეფორმაციას განიცდის და აღარაა სფერული, მაშინ სინათლის რთულ კონას ვღებულობთ. ასეთ კონას ეწოდება ა ს ტ ი გ მ ა ტ უ რ ი, თვით მოვლენას კი — *ასტიგმატიზმი*. დ ი ს ტ ო რ ს ი ა დ წოდებული აბერაციისათვის დამახასიათებელია გამოსახულების მთელი არის ფარგლეპში ხაზოვანი გადიდების არაერთგვაროვნება. ოპტ. სისტემას შეიძლება ერთდროულად ჰქონდეს აბერაციის რამდენიმე სახე. აბერაციის გასწორება ხდება რთულ ოპტ. სისტემებში ლინზების შერჩევით და ძნელ ამოცანად ითვლება. აბერაციის ზემოჩამოთვლილ სახეებს გ ე ო მ ე ტ რ ი უ ლ ი ეწოდება. გარდა ამისა, არსებობს *აბერაცია ქრომატული*. ოპტ. სისტემებში გამოსახულების ნაკლოვანება დაკავშირებულია აგრეთვე სინათლის ტალღურ ბუნებასთან და წარმოიშობა დიაფრაგმებზე, ლინზათა ბუდეებზე და ა. შ. *სინათლის დიფრაქციის* შედეგად. დიფრაქციის გავლენა, აბერაციის სხვა სახეებთან შედარებით, ჩვეულებრივ მცირეა.

**აბერაცია სინათლისა** ა ს ტ რ ო ნ ო მ ი ა შ ი, მოცემულ მომენტში ცის სფეროზე ვარსკვლავის ხილული მდებარეობის წანაცვლება დედამიწის მოძრაობის მიმართულებით. აბერაცია გამოწვეულია დედამიწის მოძრაობით და სინათლის სიჩქარის სასრული მნიშვნელობით და პროპორციულია დედამიწის ორბიტული სიჩქარის (წლიური აბერაცია; აღმოაჩინა 1728 ინგლ. ასტრონომმა ჯ. *ბრედლიმ*) ან დღეღამური ბრუნვის სიჩქარის (დღეღამური აბერაცია) ფარდობისა სინათლის სხივის სიჩქარესთან. ვიდრე ჭეშმარიტ მიმართულებაზე ($BS$) მდებარე ($S$) წერტილიდან სინათლის სხივი მოაღწევს დამკვირვებლამდე ($B$), დედამიწა $B$ წერტილიდან გადაადგილდება *აპექსის* ($A$) მიმართულებით $C$ წერტილში. სიჩქარეების შეკრების წესის თანახმად, სინათლის სხივის მოძრაობის გზა იქნება $S_1B$ ანუ $S_2C$. ამიტომ დამკვირვებელს მნათობი მოეჩვენება არა $BS \parallel CS_1$, არამედ $CS_2 \parallel BS_1$ მიმართულებით, ე. ი. დამკვირვებლისათვის მნათობი გამოჩნდება $S_2$ წერტილში. მნათობმა შეიცვალა მიმართულება $SBS_1$ კუთხით, რ-საც აბერაციული გადაადგილების კუთხეს (Θ) უწოდებენ. $\Delta BS_1C$-იდან ვღებულობთ:

$$\frac{\sin\Theta}{BC}=\frac{\sin S_1BC}{CS_1};\quad BC=vt$$

($v$ დედამიწის ორბიტული სიჩქარეა, $t$—$CS_1$ მანძილის გავლისათვის საჭირო დრო), $CS_1=ct$ ($c$ სინათლის სიჩქარეა), $S_1BC=\beta$ — კუთხე მნათობის ხილულ მიმართულებასა და ეკლიპტიკას შორის (ეკლიპტიკური განედი). $\sin\Theta=\frac{vt}{ct}\sin\beta$

$$\Theta''=\frac{v}{c}\,206265''\sin\beta\ (1);$$

$$\frac{v}{c}\,206265''=k'',$$

რ-საც ეწოდება სინათლის წლ. აბერაციის მუდმივა და ტოლია 20,5"-ისა, ე. ი. $\Theta''=20{,}5''\sin\beta$. (1) ფორმულიდან ჩანს, რომ აბერაციული გადაადგილება არაა დამოკიდებული მნათობამდე მანძილზე. წლ. აბერაციის გავლენით ვარსკვლავები ცაზე შემოწერს ელიფსებს, რ-თა დიდი ნახევარღერძები ეტოლება $k''$-ს, მცირე — $k''\sin\beta$ და პერიოდი — ერთ წელიწადს. ფარდობითობის თეორიაში აბერაციის ფორმულა მიიღება *ლორენცის გარდაქმნებისაგან* როგორც ბუნებრივი შედეგი. სინათლის დღეღამური აბერაციის სიდიდე უმნიშვნელოა: მისი უდიდესი მნიშვნელობა მოცემულ განედზე (φ) ტოლია 0,32"cosφ. არსებობს აგრეთვე საუკუნეობრივი აბერაცია, რ-იც გამოწვეულია მზის სისტემის მოძრაობით ვარსკვლავების მიმართ. ამ მოძრაობის სიჩქარე

მუდმივია როგორც მიმართულებით, ასევე სიდიდით. საუკუნეობრივი აბერაცია ყველა ვარსკვლავის მდებარეობას ცვლის ერთნაირად და ამდენად მხედველობაში არ მიიღება.

*ლიტ.*: ხ ა რ ა ძ ე ე., ასტრონომიის საფუძვლები, [ტ.] 1, თბ., 1971.

**აბერაცია სფერული,** ოპტიკური სისტემის ცდომილება, როცა სისტემის ცალკეული რგოლისებრი ზონები ოპტ. ღერძზე მდებარე წერტილის გამოსახულებას ღერძის სხვადასხვა ადგილზე იძლევა (ნახ.). თუ სხვა აბერაციას არა აქვს ადგილი, მაშინ ა. ს-ის შედეგად სისტემის ღერძის მართობულ ეკრანზე მიიღება არა წერტილოვანი გამოსახულება, არამედ მკვეთრბირთვიანი რგოლი მის ირგვლივ თანდათან შესუსტებული შარავანდედით. ოპტ. სისტემებში ა. ს-ის შესამცირებლად იყენებენ შემკრები და გამბნევი ლინზების სპეც. გაანგარიშებულ კომბინაციებს.



სფერული აბერაციის მრუდის აგება. ლინზის ცენტრიდან სხვადასხვა $h_1$ $h_2$... მანძილით გამავალი სხივები ღერძს კვეთს პარაქსიალური სხივების გადაკვეთის შესაბამისი 0 წერტილიდან სხვადასხვა $\delta_s$ მანძილზე.

**აბერაცია ქრომატული,** ოპტ. სისტემათა ცდომილება, რ-იც დაკავშირებულია იმასთან, რომ გამჭვირვალე გარემოს გარდატეხის მაჩვენებელი სინათლის ტალღის სიგრძეზეა დამოკიდებული (იხ. *სინათლის დისპერსია*). ა. ქ. ახასიათებს ოპტ. სისტემებს, რ-ებშიც გამოყენებულია გარდამტეხი სხეულები, მაგ., ლინზები. სარკულ სისტემებს ეს ცდომილება არა აქვს. გამოსახულების აბერაციით გამოწვეული ნაკლოვანებანი ორი გზით მჟღავნდება: 1. სისტემის ღერძზე სხვადასხვა ტალღის სიგრძის მქონე სინათლის სხივებით მიღებული წერტილის გამოსახულებანი სისტემიდან სხვადასხვა მანძილითაა დაცილებული (გამოსახულების მდებარეობის ქრომატიზმი, იხ. ნახ., მონაკვეთი $O_1-O_2$). თუ გამოსახულების მიღების ადგილზე მოვათავსებთ ოპტ. ღერძის მართობულ ეკრანს, მაშინ მასზე ერთი თეთრი წერტილის ნაცვლად მივიღებთ ფერადი რგოლების რიგს; 2. სხვადასხვა ტალღის სიგრძის სინათლის სხივით მიღებული გამოსახულებისათვის განივი გადიდება სხვადასხვაგვარია (გადიდების ქრომატიზმი). ეს ცდომილება არაა დამოკიდებული წინა ცდომილებისაგან. გადიდების ქრომატიზმის გამო სასრული ზომის სხეულები ფერადარშიიან გამოსახულებას იძლევა. პირველი სახის აბერაციის აცილება (აქრომატიზაცია) შესაძლებელია სამი ფერის სხივისათვის სპეც. ობიექტივის — ა პ ო ქ რ ო მ ა ტ ი ს— საშუალებით. ლინზების გადიდების აქრომატიზაცია კი დაკავშირებულია დიდ სიძნელეებთან.

**აბერდინი,** ე ბ ე რ დ ი ნ ი (Aberdeen), ქალაქი დიდ ბრიტანეთში (შოტლანდია). აბერდინის საგრაფოს ადმ. ცენტრი. ნავსადგური ჩრდილოეთის ზღვაზე, მდ. დის შესართავთან. 182 ათ. მცხ. (1967). სარკინიგზო კვანძი. დიდი ბრიტანეთის თევზის მრეწვ. ერთ-ერთი ცენტრი; საფეიქრო (უმთავრესად შალის), საკონსერვო, ქაღალდის მრეწვ., გემთმშენებლობა, გრანიტის მოპოვება-დამუშავება (ბევრი სახლი გრანიტითაა ნაგები, რის გამოც ა-ს „გრანიტის ქალაქს" უწოდებენ). უნ-ტი (1494-იდან). გოტიკური ტაძარი (1336–1522), სენტ-ნიკოლასის ეკლ. (1751–55).

**აბერდინულ-ანგუსური ჯიში** მ ს ხ ვ ი ლ ი რ ქ ო ს ა ნ ი ს ა ქ ო ნ ლ ი ს ა, სახორცე ჯიში. გამოყვანილია XVIII ს. ბოლოს აბერდინისა და ანგუსის საგრაფოებში (შოტლანდია) ადგილ. შავი დოლ·


აბერდინულ-ანგუსური საქონელი.

საქონლის სრულყოფის გზით. აქვს კარგად გამოხატული სახორცე ფორმა — მოკლეფეხებიანი მომრგვალო ტანი. ფერად შავია. კუროს ცოცხალი მასაა 700–750 (უდიდესისა 950) *კგ;* ფურისა — 500 (უდიდესისა 600) *კგ*. ადრეულაა, კარგად სუქდება, აქვს საუცხოო ხორცი, ნაკლავის გამოსავალია 60%. იწველის 2 ათ. *კგ*-მდე რძეს. გავრცელებულია ინგლისში, აშშ-ში, კანადაში, ახალ ზელანდიაში, არგენტინაში. სსრკ-ში პირველად 1932 შემოიყვანეს. იყენებენ ყალმუხურ საქონელთან, აგრეთვე სარძეო და სარძეო-სახორცე ჯიშებთან სამრეწვ. შეჯვარებისათვის.

**აბერკრომბი** (Abercrombie) ლესლი პატრიკ (1879–23. III. 1957), ინგლისელი არქიტექტორი, ქალაქთმშენებლობის თეორეტიკოსი და პრაქტიკოსი. რაიონული დაგეგმარების ერთ-ერთი პიონერი დას. ევროპაში. ლივერპ. (1915–35) და ლონდ. (1935–46) უნ-ტების პროფესორი. არქიტ. საერთაშ. კავშირის პრეზიდენტი (1946). სწავლობდა აპინგემის სკოლაში. დიდი ქალაქის ფუნქციურ ზონებად დაყოფის, ქალაქ-თანამგზავრთა მშენებლობისა და ტრანსპ. ერთიანი სისტემის შექმნის საფუძველზე დაამუშავა რეკონსტრ. კომპლ. მეთოდი, რ-მაც ფართო გამოყენება პოვა და ხელი შეუწყო თანამედროვე ქალაქთმშენებლობის განვითარებას. შეადგინა დუბლინის (1913), დონკასტერის (1921–22), ალმ. კენტის (1922), შეფილდის (1931), ლონდონის საგრაფოს (1943), „დიდი ლონდონის" (1944), პლიმუთის (1943), ადის-აბების (1956) და სხვ. ქალაქების რეკონსტრ. პროექტები.

**აბერკრომბი** (Abercromby) რალფ (1734 – 28. III. 1801) ინგლისელი ფელდმარშალი. მონაწილეობდა *შვიდწლიან ომში* (1756–63). 1793–94 მეთაურობდა ინგლ. ბრიგადას ნიდერლანდში. 1795–97 იყო ინგლ. არმიის მთავარსარდალი ვესტინდოეთში, ებრძოდა ფრანგებსა და ესპანელებს, დაიპყრო კ. ტრინიდადი. 1800 დაინიშნა ინგლ. ხმელთაშუა ზღვის სამხ. ძალების სარდლად. 1801 გაიგზავნა ეგვიპტეში ფრანგების არმიის წინააღმდეგ საბრძოლველად. აბუკირის (იხ *აბუკირის ბრძოლა*) მახლობლად 21 მარტს დაამარცხა ფრანგები. ამ ბრძოლაში სასიკვდილოდ დაიჭრა.

**აბესაძე** კაპიტონ მელქისედეკის ძე (დ 25. XI. 1900, სოფ მუხურა, ტყიბულის რ-ნი), ქართვ საბჭოთა მსახიობი. საქ. სსრ სახ არტისტი (1974) 1922 დაამთავრა ქუთაისის გიმნაზია. 1921–26 მონაწილეობდა ქუთაისის რკინიგზის კლუბის დრამ წრის სპექტაკლებში. 1928 კ. მარჯანიშვილმა მიიწვია მის მიერ ქუთაისში დაარსებულ თეატრში (ამჟამად თბილ. მარჯანიშვილის სახ. თეატრი), სადაც ა-მ 1930-მდე იმუშავა. სხვადასხვა წლებში მოღვაწეობდა თბილ წითელ და მოზარდ მაყურებელთა თეატრებში. 1938-იდან ქუთაისის ლ. მესხიშვილის სახ. თეატრის მსახიობია. წარმატებით გამოდის სახასიათო როლებში: ყვარყვარე, მანუჩარი (კაკაბაძის „ყვარყვარე თუთაბერი" და „კოლმეურნის ქორწინება"), ჯიბო კვანტრიშვილი, მოსე მწერალი (დადიანის „გუშინდელნი" და „ნინოშვილის გურია"), კირკიტა (ჯაფარიძის „ჟამთაბერის ასული"), ხარიტონ აბზიანიძე (ბააზოვის „მუნჯები ალაპარაკდნენ"), სკრობოტოვი (გორკის „მტრები"), შვაჩი (ლავრენიოვის „რღვევა") და სხვა. მონაწილეობდა ფილმებში: „დაკარგული სამოთხე" (იმერელი გლეხი), „საბუდარელი ჭაბუკი" (ფოსტალიონი), „ჩემი მეგობარი ნოდარი" (მეეტლე აფრასიონი) და სხვ. დაჯილდოებულია 3 მედლით.

**აბელიანი** მანუკ ხაჩატურის ძე [17(29). III. 1865, სოფ. ასტაპატი, ნახიჩევანი, — 25. IX. 1944, ერევანი], სომეხი საბჭოთა ლიტერატურათმცოდნე, ფოლკლორისტი და ენათმეცნიერი. სომხ. სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1943), ერევნის სახელმწ. უნ-ტის პროფესორი. სწავლობდა ეჩმიაძინის სემინარიაში, შემდეგ იენის, ლაიფციგის, ბერლინისა და პარიზის უნ-ტებში. მუშაობდა მასწავლებლად თბილისსა და ეჩმიაძინში. ა-ის მთავარი ნაშრომებია: «სომხური ხალხური მითები მოვსეს ხორენაცის „სომხეთის ისტორიაში"» (1899), „სომხური ხალხური ეპოსი" (1908), „ძველი გუსანების ხალხური სიმღერები, ჰაირენები და ანტუნები" (1932), „სომხური ლექსის საზომები" (1933), „ძველი სომხური ლიტერატურის ისტორია" (ტ. 1–2, 1944–46) და სხვ. მისი რედაქტორობით გამოიცა სომხ. ხალხ. ეპოსის „დავით სასუნცის" ვარიანტების კრებ. (ტ. 1, 1936; ტ. 2, 1951). მნიშვნელოვანი ტექსტოლ. ნაშრომია მოვსეს ხორენაცის „სომხეთის ისტორიის" კრიტ. გამოცემა (1913). ა-ის ენათმეცნიერულმა ნაშრომებმა საფუძველი ჩაუყარა სომხეთში ახალი სომხ. ენის მეცნ. შესწავლას („ახალი სომხური ენის გრამატიკა", 1906; „ახალი სომხური სალიტერატურო ენის სინტაქსი", 1912; „სომხური ენის თეორია", 1931). ა-ის სახელი მიეკუთვნა სომხ. სსრ მეცნ. აკად. ლიტ-რის ინ-ტს (1945).

*თხზ*: Երկեր (8 հատորով), հ. 1–3, Ե., 1966–68 История древнеармянской литературы, т 1, Ер., 1948.

*ლიტ.*: Գրական-բանասիրական հետախուզումներ գիրք 1, Ե, 1946 (ახლავს ა-ის შრომების ბიბლიოგრაფია) Մանուկ Խաչատուրի Աբեղյան, Ե, 1963. Շ ա տ ա ք խ ա ն յ ա ն Պ, Մանուկ Աբեղյան, «Երևանի համալսարան», 1967, № 1, էջ 32-34 (რუს რეზიუმეთი): *ი. შილაკაძე*.

**აბელიანი** მჰერ მანუკის ძე (დ. 13. I. 1909, ეჩმიაძინი), სომეხი ფერმწერი და გრაფიკოსი, უმთავრესად პეიზაჟისტი. სომხ. სსრ სახ. მხატვარი (1960). სწავლობდა ერევნის სამხატვ.-საწარმოო ტექნიკუმში (1922–27), მოსკ. უმაღ. სამხატვ.-ტექ. ინ-ტსა (1927–30) და ლენინგრ. სამხატვ. აკადემიაში (1930–31). 1939–45 იყო სომხ. მხატვართა კავშ. თავ-რე. 1958-იდან ერევნის სამხატვ.-თეატრ. ინ-ტის პროფესორია. მთავარი ნამუშევრები: „შუადღე" (1956, სომხ. სურათების გალერეა, ერევანი), „სომხეთის ბაღებში" (1945, ალმ. ხალხთა ხელოვნ. მუზეუმი, მოსკოვი), „ზაფხული" (1959, ტრეტიაკოვის გალერეა), „დავით სასუნცის" ილუსტრაციები (1939). დაჯილდოებულია 2 ორდენითა და მედლებით.


კ. აბესაძე.

აბერაცია ქრომატული.



**აბეშლა,** ტომი ჩრდ.-აღმ. მცირე აზიაში, იხსენიება ტიგლათფილესერ I-ის (ძვ. წ. 1115—1077) წარწერებში ა-ის მიერ სუბართუზე თავდასხმასთან დაკავშირებით. ასურულ ტექსტებში ა-ის სინონიმად იხმარებოდა „ქაშქა". ფონეტიკურად სახელწ. „ა." ემსგავსება ანტიკურ ხანაში აღმ. შავიზღვისპირეთში მცხოვრები ტომის *აფსილების* (ქართ. აფშილები) სახელს.

*ლიტ.*: Меликишвили Г. А., Древневосточные материалы по истории народов Закавказья, ч. 1 — Наири-Урарту, Тб., 1954. *ნ. ხაზარაძე.*

**აბზაცი** (გერმ. Absatz, სიტყვასიტყვით—შეწევა), 1. ხელნაწერი ან ნაბეჭდი ტექსტის პირველი სტრიქონის შეწევით დაწყება. 2. ტექსტის მონაკვეთი, რ-იც შეკრულია აზრობრივი ერთიანობით და იწყება ახალი სტრიქონით (ტრადიციულად—შეწევით).

**აბზიანიძე** გიორგი ნიკოლოზის ძე (დ. 23. V. 1907, ქუთაისი), ქართველი საბჭ. ლიტერატურათმცოდნე, ფილოლ. მეცნ. დოქტორი (1964), პროფესორი (1965), საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1969)· სკკპ წევრი 1941-იდან. დაამთავრა თსუ ფილოლ. ფაკ-ტი (1929). 1935-იდან მუშაობს რუსთაველის სახ. ქართ. ლიტ-რის ისტ. ინ-ტში, იკვლევს უმთავრესად XIX ს. ქართ. ლიტ-რისა და საზ. აზროვნების საკითხებს. ა-ის მნიშვნელოვანი ნაშრომებია: „ქართველი კლასიკოსები" (1950), „ნარკვევები XIX ს. ქართული საზოგადოებრივი აზრის ისტორიიდან" (1959); მონოგრაფიები—„აკაკი წერეთელი. ცხოვრება და შემოქმედება" (რუს. ენაზე, 1940; ქართ. ენაზე, 1960), „ნიკოლოზ ბარათაშვილი" (1955) და სხვ. ა-ის რედაქტორობით გამოვიდა ა. წერეთლის თხზულებათა აკადემიური გამოცემა.

**აბზინდა,** მცენარეთა გვარი· იგივეა, რაც *ავშანი*.







აბზინდა. ბრინჯაოს ჭვირული აბზინდები. ძვ. წ. I ს.—ახ. წ. II ს. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმი. თბილისი.

**აბზინდა,** სარტყლის, ფეხსაცმლის, ცხენის აღკაზმულობის და მისთ. შესაკრავი; უფრო ლითონისაა· საქართველოს და შუა კავკასიის ტერიტორიაზე ძვ. წ.II ათასწლ. II ნახევრიდან I ათასწლ. დამლევამდე ფართოდ ყოფილა გავრცელებული ფირფიტისებრი სწორკუთხა ა., რ-საც შიდა მხრიდან შესაკრავი კავი აქვს. ხშირად ა-ზე ამოკვეთილია მითური ცხოველების გამოსახულებანი და გეომ. ორნამენტი. ძვ. წ. I ათასწლ. ბოლოს და ახ. წ. I სს. საქართველოში სცოდნიათ ბრინჯაოს ჭვირული ა-ების (საშ. ზომა 12×12 *სმ*) ჩამოსხმა. ა-ების ჩარჩოზე გამოყვანილია ზენური ხვია, ხოლო შიგნით ცხოველთა გამოსახულება. როგორც წესი, ცენტრ. ადგილი უკავია სტილიზებულ ირემს, ხარს, ჯიხვს ან ცხენს, რ-თა ირგვლივ ხშირად სხვა ცხოველთა მინიატიურული გამოსახულებებია. სავარაუდოა, რომ ა-ზე გამოსახული სცენები სიმბოლურ-მაგიურ და მითოლ. სიუჟეტებს ასახავენ. გვიანდ. ანტ. ხანიდან რომაული კულტ· გავლენით მთელ მსოფლიოში გავრცელდა ენიანი ა-ის ახალი ტიპი. ა-ის სახესხვაობაა ა გ რ ა ფ ი, რ-იც იხმარებოდა წამოსასხამის შესაკრავად. ა-ს ხევსურეთში ს ა ყ რ ე ლ ს, კ ა რ შ ი კ ს უწოდებენ, სამეგრელოში — ყ უ ნ ს. *გ. გობეჯიშვილი.*

**აბი,** ნასოფლარი ახალქალაქის რ-ნში. სოფ. კარტიკამის ახლოს. იხსენიება *„გურჯისტანის ვილაიეთის დიდ დავთარში"* (XVI ს. მიწურული). ოსმალთა მიერ სამცხე-საათაბაგოს აღწერის დროს ა. უკვე დაცარიელებული ყოფილა. სახელწ. „ა." დავთარში ჩაწერილია შეცდომით, მისი ნამდვილი ქართ· სახელი ყოფილა „აპლარი".

**აბი,** ნასოფლარი ახალციხის რ-ნში, ზ· დ. 1240 *მ*, ქ. ახალციხიდან 2 *კმ*. ბოლო წლებში ა-ის მოსახლ. ნაწილი ქ. ახალციხეში, მარდის უბანში, ჩასახლდა. ა. იხსენიება *„გურჯისტანის ვილაიეთის დიდ დავთარში"* (XVI ს. მიწურული). ამ დროს იქ ქართველ გლეხთა 10 კომლი ცხოვრობდა.

**აბიანდა-ჩაამა,** განედური ანტიკლინური ქედი მდ-ებს გუმისთასა და კელასურს შორის; მდ. ბესლეთის სათავეებისა და გუმისთის მარცხ. შენაკად მთისუბნისწყლის წყალგამყოფი. სიგრძე 11—12 *კმ*, საშ. სიმაღლე 1100 *მ* (მთები: აბიანდა — 921 *მ*, ჩაამა — 1260 *მ*). აგებულია ცარცული და მესამეული კირქვებით. ქედისათვის დამახასიათებელია რელიეფის კარსტული ფორმები. დაფარულია კოლხური ტიპის ფართოფოთლოვანი ტყით. ქედზე გადის ტურისტული მარშრუტი: სოხუმი — სოფ. შრომა და მთები: აბიანდა-ჩუმკუზბა—ძიხვა.

**აბიბოს ნეკრესელი,** საეკლესიო მოღვაწე, ერთი ასურელი მამათაგანი. საქართველოში მოვიდა სირიიდან VI ს. II ნახ-ში. თავდაპირველად მოღვაწეობდა ზედაზნის მონასტერში, შემდეგ განაგებდა ნეკრესის საეპისკოპოსო კათედრას. ეწეოდა ფართო მისიონერულ მოღვაწეობას: გააქრისტიანა არაგვისპირის მთიელი კახელები. ებრძოდა ირანის ოფიც. რელიგიის (ცეცხლთაყვანისმცემლობა) გავლენას. მოსპო ნეკრესის ტაძრის მახლობლად სპარსთა საგზებელი, რისთვისაც VI ს. დამლევს მარზპანის ბრძანებით ჩაქოლეს. დასაფლავებულია სამთავროში (მცხეთა). ცეცხლთაყვანისმცემლობის წინააღმდეგ იდეურ ბრძოლაში ემყარებოდა ანტიკ. ფილოსოფიას, კერძოდ, ოთხი ელემენტის თეორიას, რ-ის თანახმად, სამყარო წარმოიქმნა ცეცხლის, წყლის, მიწისა და ჰაერისაგან. ეს თეორია ა. ნ-ის შეხედულებებში შერწყმულია ქრისტ. წარმოდგენასთან ღმერთზე, როგორც შემოქმედზე. ა. ნ-ის შეხედულებები ანტ. ფილოს. და ქრისტ. მოძღვრების შეერთების ცდაა. ცნობები ა. ნ-ის შესახებ ჩართულია სხვა *ასურელი მამების* ცხოვრების ტექსტებში. ცალკე თხზულებას ა. ნ-ზე, რ-იც შედგენილი ყოფილა VI—VII სს-ში, ჩვენამდე არ მოუღწევია. შემორჩენილია ქართლის კათალიკოსის არსენ I დიდის მიერ ამ თხზულების საფუძველზე შედგენილი ა. ნ-ის „ცხოვრების" ტექსტი.

*ლიტ.*: ასურელ მოღვაწეთა ცხოვრების წიგნთა ძველი რედაქციები, ილ. აბულაძის გამოც., თბ., 1955; კეკელიძე კ., ეტიუდები ძველი ქართული ლიტერატურის ისტორიიდან, [ტ.] 1, თბ., 1956; ნუცუბიძე შ., ქართული ფილოსოფიის ისტორია, ტ. 1, თბ., 1956. *ბ. ლომინაძე* *შ. ხიდაშელი.*

**აბიდოსი** (ძვ. ბერძნ., ახლანდ. არაბეთ-ელ-მადფუნაჰი), ძვ. ეგვიპტის საღვთო ქალაქი. ლეგენდის მიხედვით, აქ მოკლეს და დაკრძალეს *ოსირისი*. შუა სამეფოს ხანაში ოსირისის კულტის მთავარი ცენტრი გახდა. ნაქალაქარზე შემორჩენილია სეთი I-ის (ძვ. წ. XIV ს.) და რამსეს II-ის (ძვ. წ. XIV—XIII სს.) მიერ აგებული ოსირისის ტაძართა ნანგრევები, მიწისქვეშა ნაგებობა — სეთი I-ის კენოტაფი (სიმბოლური სამარხი). სეთი I-ის მიერ აგებული ტაძრის კედლებსა და სვეტებზე ამოკვეთილია ბრძოლის ეპიზოდები.

**აბილაური,** ქართ. საზამთრო ჯიშის ვაშლი. ძირითადად გავრცელებულია მესხეთში. აქვს საშ. ზომის მოყვითალო, ლოყაწითელი ნაყოფი, მობრტყო-მომრგვალო ფორმისა, ოდნავ წახნაგოვანი, ინახება გაზაფხულამდე, ტრანსპორტაბელურია. ა. იმყნობა და კარგად ხარობს ძლიერ საძირეზე, უხვად მსხმოიარეა, ცოცხლობს 100 წლამდე, მეწლეა, სოკოვან დაავადებას ვერ უძლებს. *ვ. ჭიპაშვილი.*

**აბილილი** (Ipomoea), ხვიარა ან გარხიხ მული ბალახოვანი მცენარეებისა და ბუჩქების გვარი *ხვართქლასებრთა* ოჯახისა გვხვდება უმთავრესად ტროპიკებში. აქვს ფურცლებშეზრდილი ყვავილები, რ-ებიც ჩვეულებრივ ღამით იხურება. ცნობილია 500-მდე სახეობა. ზოგ სახეობას (მაგ., I. purpurea) აშენებენ ბაღებსა და პარკებში, როგორც დეკორ. მცენარეს. საქართველოში ფართოდაა გავრცელებული, იხმარებოდა ძვ. ქართ. მედიცინაში. *ნ. წუწუნავა.*



აბილილი.

**აბინსკი,** ქალაქი რსფსრ კრასნოდარის მხარეში. რაიცენტრი. რკინიგზის სადგ. (აბინსკაია), კრასნოდარიდან 75 *კმ*; 25 ათ. მცხ. (1974). ავეჯის კომბინატი, ღვინის, კონსერვის, რძის, აგურის ქ-ნები.

**აბიოგენეზი** (ბერძნ. a — უარყ. ნაწ., bios — სიცოცხლე და genesis — წარმოქმნა), თეორია, რ-ის თანახმად ცოცხალი არსებები არაორგ. ნივთიერებათაგან წარმოიშვნენ. XIX ს. შუა წლებამდე ა-ის ცნება გულისხმობდა მხოლოდ *თვითჩასახვას*, ე. ი. რთულად ორგანიზებული ცოცხალი არსებების თვითნებურ, ნახტომისებრ წარმოქმნას არაცოცხალი მასალისაგან. თვითჩასახვის თეორიის თანახმად, ბაყაყს გუბურაში აჩენს ლექი, ჭიებს — დამპალი ხორცი, ბუზებსა და ბაღლინჯოებს — ჭუჭყი და ნასუფრალი, თაგვებს — ჭუჭყიანი თეთრეული. ზოგი მეცნიერი (პარაცელსუსი, 1485—1540) ხელოვნური ადამიანის (ჰომუნკულუსის) შექმნასაც შესაძლებლად თვლიდა· თვითჩასახვის თეორია უარყოფილ იქნა იტალ. მეცნიერის ფ. *რედის* ცდებით (1668 რედიმ დაამტკიცა, რომ ბუზის მატლები ბუზისავე კვერცხებისგან ჩნდება). XVIII ს-ში იტალ. მეცნიერმა ლ. *სპალანცანიმ* დაადგინა, რომ მიკროორგანიზმები ადუღებულ ბულიონში არ ვითარდება, რაც მანამდე სრულიად შესაძლებლად მიაჩნდათ. ფრანგმა მეცნიერმა ლ. *პასტერმა* საბოლოოდ დაამტკიცა (1861) თანამედროვე პირობებში თვითჩასახვის შეუძლებლობა, მაგრამ იგი არ უარყოფდა ა-ის შესაძლებლობას შორეულ გეოლ. წარსულში. თანამედროვე მეცნიერთა უმრავლესობის აზრით, დედამიწაზე სიცოცხლე წარმოიშვა განვითარების ხანგრძლივი პროცესის შედეგად, რ-იც მიმდინარეობდა შორეული გეოლ. ეპოქების მეტად განსხვავებულ პირობებში (ტემპ-რა, აიროვანი, თხევადი და მკვრივი გარსის ქიმ. შედგენილობა, გამოსხივების რეჟიმი და სხვ.). ა-ის თეორიებს შორის განსაკუთრებით გავრცელებულია საბჭ. მეცნ. ა. *ოპარინის* თეორია, რ-ის თანახმად სიცოცხლე დედამიწაზე წარმოიშვა არაორგ. მატერიისაგან, ე. ი. აბიოგენური გზით ხანგრძლივი ევოლ. ერთ-ერთ ეტაპზე.

**აბიოტური ფაქტორები** გ ა რ ე მ ო ს ი, ორგანიზმზე მოქმედ არაორგანული გარემოს ფაქტორთა ერთობლიობა. ა. ფ. შეიძლება იყოს ქ ი მ ი უ რ ი (ატმოსფეროს, ზღვისა და მტკნარი წყლის, ნიადაგისა და ფსკერის ნალექების ქიმ. შედგენილობა) და ფ ი ზ ი კ უ რ ი ანუ კ ლ ი მ ა ტ უ რ ი (ტემპ-რა, ბარომეტრული წნევა, ქარი, რადიაციული რეჟიმი და სხვ.). დედამიწის ზედაპირის აგებულება (რელიეფი), გეოლ. და კლიმ სხვადასხვაობა განაპირობებს ა. ფ-ის მრავალფეროვნებას. არეალის ფარგლებში ორგანიზმთა რაოდენობა (*ბიომასა*) და განაწილება დამოკიდებულია მათი არსებობისათვის აუცილებელ ა. ფ-თა მინიმუმზე (მაგ., წყალი უდაბნოში). *დ. კობახიძე.*

**აბისალი** (ბერძნ. abyssos — უძირო), ა ბ ი ს ა ლ უ რ ი ზ ო ნ ა, ზღვის ყველაზე ღრმა ზონა (2 ათ. *მ*-ზე მეტი), რ-იც გეომორფოლოგიურად შეესაბამება ოკეანის ღარტაფს. 6 *კმ*-ზე მეტი სიღრმის ზონებს უ ლ ტ რ ა ა ბ ი ს ა ლ უ რ ს უწოდებენ. ფსკერის რელიეფს ოკეანეების ქვაბულები, წყალქვეშა ქედები და პლატოები შეადგენს. ა-ის ზონის წყლებს ახასიათებს ნელი მოძრაობა, მუდმივი დაბალი ტემპ-რა (1—2°C), მარილიანობა (34,6—34,9‰) და თითქმის სრული სიბნელე. მცენარეულობიდან გვხვდება მხოლოდ ბაქტერიული ფორმები და საპროფი-

ტული წყალმცენარეები. იხ. აგრეთვე *აბისალის ცხოველები.*

**აბისალის ცხოველები,** ზღვაში 2000 *მ*-ზე მეტ სიღრმეზე გავრცელებული ცხოველები, რ-ებიც სხვადასხვა სისტემატიკურ კატეგორიას განეკუთვნებიან, მაგრამ სხეულის აგებულების მრავალი საერთო ნიშანი აქვთ. არახელსაყრელი საარსებო პირობების გამო ა. ც-ის სახეობათა რაოდენობა მცირეა. ყველაზე გავრცელებული ჯგუფია *კანეკლიანები,* შემდეგ *კიბოსნაირნი* და ნაწილობრივ თევზები. მრავლად არიან აგრეთვე *ნაწლავღრუიანები, ღრუბლები, ასციდიები, მოლუსკები.* საბჭ. ბიოლოგებმა წყნარ ოკეანეში (1949) ამ ფაუნის წარმომადგენლები მოიპოვეს 8 ათ. *მ* სიღრმეზე. მაღალი წნევისადმი ორგანიზმთა *ადაპტაციის* მანიშნებელია კიროვან და ძვლოვან ჩონჩხს მოკლებული რბილი და მოქნილი სხეული. მუდმივი წყვდიადისადმი შეგუების შედეგია ტელესკოპური თვალები, რ-ებიც ორგანიზმების ფოსფორულ ნათებას აღიქვამენ. ზოგი სახეობა სრულიად ბრმაა, ზოგისათვის მანათობელი ორგანოებია დამახასიათებელი (იხ. *მანათობელი ცხოველები*). ა. ც-ის ბევრი სახეობა სუბსტრატზეა მიმაგრებული, ხოლო მოძრავ ფორმებს კიდურები საგრძნობლად აქვთ წაგრძელებული. ა. ც. იკვებებიან წყლის ზედა ფენებიდან ჩამოცვენილი ცხოველთა მძორითა და *დეტრიტით,* ზოგი — ბაქტერიებით. სსრკ-ში ნამდვილი ა. ც. გვხვდება ოხოტისა და ბერინგის ზღვებში. შავი ზღვის ფსკერზე გოგირდწყალბადის დიდი შემცველობის გამო სიცოცხლე არ არის. *ა. ჯანაშვილი.*

ილუსტრაცია — იხ. ჩანართი, გვ. 48.

**აბისალური ვაკეები,** ღრმა ზღვის ვაკეები ოკეანურ ქვაბულებსა და განაპირა ზღვების ღრმულებში. გავრცელებულია ოკეანის საგებისა და გარდამავალი ზონის ფარგლებში. მორფოლოგიურად გამოყოფენ ბრტყელ და ბორცვიან ა. ვ-ს. ბ რ ტ ყ ე ლ ი ა. ვ. მოსწორებული ზედაპირია, რ-ის დაქანება 0,001 არ აღემატება. აქ მხოლოდ ცალკეული ვულკ. წარმოშობის მთები გვხვდება. ასეთი ა. ვ. ამოვსებულია ფაშარი ნალექებით (ფორამინიფერული და დიატომური შლამი, ხოლო პოლარულ წყლებში — გლაციალურ-ზღვიური ნალექები), მაგ., ჰატერასი, ბისკაისა და ანგოლის ა. ვ. ატლანტის ოკ-ში. ბ ო რ ც ვ ი ა ნ ი ა. ვ-ის რელიეფი მეტად დანაწევრებულია. სიღრმეთა სხვაობა 500-იდან 1000 *მ*-მდეა. ზედაპირი დაფარულია ბორცვებითა და სერებით, ხშირია მთებიც. ფსკერზე ღრმა წყლის ნალექებია. ასეთი ა. ვ. გავრცელებულია უმეტესად წყნარსა და ინდოეთის ოკ-ებში, ნაკლებად — ატლანტის ოკ-ში.

**აბისალური ნალექები,** თანამედროვე ოკეანეების ღრმა ნაწილის ნალექები. წარმოიქმნება დამჟანგავ გარემოში, უმთავრესად 3 *კმ*-ზე უფრო ღრმა ფსკერზე, შედგება ოკეანის ზედა ფენებში მცხოვრები ორგანიზმების ჩონჩხებისა და ნიჟარებისაგან, ზღვის დინების და ქარის მიერ მოტანილი უძცირესი მინერ. ნაწილაკებისა და კოსმ. მტვრისაგან. ა. ნ-ს შეადგენს ორგ. წარმოშობის კირქვიანი (გლობიგერინებიანი, პტეროპოდებიანი) და კაჟიანი (დიატომეებიანი და რადიოლარიებიანი) ლამები და ღრმა ზღვის წითელი თიხა. უჭირავს თანამედროვე ოკეანეების ფსკერის 90%. 100 წელიწადში საშ. 0,5 მმ. ილექება.

**აბისი,** სოფელი ქარელის რ-ნში, მდ-ების ლოპანისწყლისა და ფრონის შესართავთან. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., აბისისთავი, ბერძენაული). ზ. დ. 670 *მ,* ქარელიდან 15 *კმ*; კოლ-ბა (მეხილეობა). საშ. სკოლა, ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი), საავადმყოფო, აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა, XVIII ს. II ნახ. ციხე-დარბაზი და ეკლესია „მაცხოვარლხენა". ა. პირველად იხსენიება 1633. ამ დროს ავალიშვილების სამკვიდრო მამული იყო. XVIII ს. 20—30-იან წწ. დაღესტნელ და ოს ფეოდალთა მოთარეშე რაზმებმა ააოხრეს. XVIII ს. ბოლოს ამირეჯიბის მფლობელობაში გადავიდა. XIX ს. ადმ. დაყოფით შედიოდა გორის მაზრაში.

*ლიტ.*: დოკუმენტები საქართველოს სოციალური ისტორიიდან, ნ. ბერძენიშვილის რედ., [ტ.] 2, თბ., 1953; მ ა კ ა ლ ა თ ი ა ს., ფრონის ხეობა, თბ., 1963; მასალები საქართველოს ისტორიული გეოგრაფიისა და ტოპონიმიკისათვის, წგნ. 1, თბ., 1964; З а к а р а я П., Древние крепости Грузии, Тб., 1969.

**აბისინია** (ალბათ, არაბ. ჰაბაშ-იდან), აფრიკის თანამედროვე სახელმწიფოს — *ეთიოპიის* ძველი არაოფიც. სახელწოდება; ძვ. საქართველოში აბაშეთს უწოდებდნენ.

**აბისისთავი,** სოფელი ქარელის რ-ნში (აბისის სოფსაბჭო), მდ. ფრონის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 740 *მ,* ქარელიდან 17 *კმ*. აბისის კოლ-ბა (მეხილეობა). დაწყ. სკოლა; საშ. სკოლა სოფ. აბისში (1,5 *კმ*). ძვ. ისტ. წყაროებში არ იხსენიება. როგორც ჩანს, ა. სოფ. აბისის ერთ-ერთი უბანი იყო. 1926 ა-ში 35 კომლი ცხოვრობდა.

**აბიტურიენტი** (გვიანდ. ლათ. abituriens — წამსვლელი), საზღვარგარეთის ბევრ ქვეყანაში პირი, რ-იც საშ. სასწავლებელს ამთავრებს. სსრკ-ში სიტყვა „ა." იხმარება უმაღლეს ან საშ. სპეც. სასწავლებელში შემსვლელის აღსანიშნავად.

**აბიშირა-ახუბა,** ქედი რსფსრ სტავროპოლის მხარეში, კავკასიონის გვერდითი ქედის ნაწილი მდ. დიდ ლაბასა და მდ. დიდ ზელენჩუკს შორის. მაქს. სიმაღლე 3236 *მ* (მთა ჩილიკი), სიგრძე 40 *კმ*-მდე. აგებულია დანალექი, ნაწილობრივ ამონთხეული ქანებით და კრისტ. ფიქლებით. ფერდობებზე ფოთლოვანი ტყეებია, ზემოთ — წიწვნარი, თხემზე — სუბალპ. და ალპ. მდელოები.

**აბიხი** (Abich) ვილჰელმ ჰერმან ან გერმან ვილგელმის (ვასილის) ძე [11(23). XII. 1806, ბერლინი, — 1(13). VII. 1886, ვენა], გეოლოგი, კავკასიის მკვლევარი. პეტერბ. მეცნ. აკად. ნამდვ. წევრი (1853), საპატიო წევრი 1866-იდან. 1833—34 შეისწავლა იტალ. ვულკანები: ეტნა, სტრომბოლი, ვეზუვი. 1841 მიიწვიეს დერპტის (ახლანდ. ტარტუ) უნ-ტში გეოლ. კათედრაზე. 1843-იდან დაიწყო მრავალწლიანი გამოკვლევები კავკასიასა და ირანში. 1854 დასახლდა კავკასიაში, სადაც დარჩა 1877-მდე. ა-ის შრომები შეიცავს მნიშვნელოვან ცნობებს კავკ. გეოლ. შესახებ. ა-მა შეისწავლა ამ მხარის ცალკეული რეგიონების გეოლ. აგებულება, აღწერა სასარგებლო წიაღისეულის (ქვამარილი, მანგანუმი, ნავთობი და სხვ.) საბადოები. მისი შრომების ნაწილი მიძღვნილია მიწისძვრების, მყინვარებისა და სხვა საკითხებისადმი. ერთ-ერთმა პირველმა წამოაყენა ქიმიური პრობლემები პეტროგრაფიაში და ხაზი გაუსვა მინდვრის შპატების მნიშვნელობას ვულკანოგენური ქანებისათვის. სრულად აღწერა კავკ. ფიზ.-გეოგრაფიული და გეოლ. აგებულება. პირველმა განმარტა მეცნიერულად კავკ. ოროგრაფიის ხასიათი, მთების აზევების ძირითადი მიმართულებანი, მათი ასაკი, ურთიერთკავშირი. ა-ის შრომებმა დიდად შეუწყო ხელი სამთო საქმის განვითარებას კავკასიაში.

*თხზ.*: Geologische Beobachtungen auf Reisen in den Gebirgsländern zwischen Kur und Araxes, Tiflis, 1867; Geologische Forschungen in den Kaukasischen Ländern, Tl 1—3, W., 1878—87; Геология Армянского нагорья. Зап. часть..., [б. м.], 1899.

*ლიტ.*: В о л к о в а С. П., Т и х о м и р о в В. В., Жизнь и труды Германа Вильгельмовича Абиха, *კრ.*: Очерки по истории геологических знаний, в. 8, М., 1959.

**აბიჯანი** (Abidjan), სპილოს ძვლის ნაპირის რესპუბლიკის დედაქალაქი. მდებარეობს გვინეის ყურის სანაპიროზე (ებრიეს ლაგუნის ჩრდ. ნაპირზე). 650 ათ. მცხ. (1972). ქვეყნის მთავარი სატრანსპ.-სავაჭრო ცენტრი, დას. აფრ. ერთ-ერთი უდიდესი ნავსადგური, რკინიგზის ხაზის აბიჯან — უაგადუგუს საწყისი პუნქტი, გზატკეცილების კვანძი, საერთაშ. აეროპორტი (პორტ-ბუე). კვების, მსუბუქი, ხის დასამუშ. მრეწველობა, ლითონდამუშავება, გემთმშენებლობა, ველო- და ავტოამწყობი ქ-ნები, ალუმინის წარმოება. რესპ. სამეცნ.-კვლ. ცენტრი. დაკარის უნ-ტის ფილიალი, ეთნოგრ. მუზეუმი, სახელმწ. ეროვნ. ბ-კა, ეროვნ. თეატრი. ა-ის ცენტრშია ევროპელთა და მდიდარ აფრიკელთა კვარტალები, პარკები. გარეუბნების (ტრეშვილი, აჯამე) სამრეწვ. რ-ნებში ღარიბი აფრ. მოსახლეობა ცხოვრობს.

**აბკაიკი,** ქალაქი საუდის არაბეთში. დაახლ. 15 ათ. მცხ. (1969). რკინიგზის სადგ., ნავთობმოპოვების ერთ-ერთი მნიშვნელოვანი ცენტრი ახლო აღმოსავლეთში. მაგისტრ. ნავთობსადენების აბკაიკ—საიდის (ხმელთაშუა ზღვა, ლიბანი) და აბკაიკ—რას-ტანურის (სპარსეთის ყურის სანაპირო, საუდის არაბეთი) საწყისი პუნქტი.

**აბლაბუდა,** ობობას ქსელი; ობობას საბლაბუდე ჯირკვლებიდან გამოყოფილი სითხე, რ-იც ჰაერზე ძაფად იქცევა. ა-ის სისხო და ძაფის შეწებების ხარისხი ნაირგვარია. ობობა ა-ს იყენებს მწერების დასაჭერად, თავშესაფრის მოსაწყობად, საკვერცხე პარკის ასახვევად და სხვ. ა-ის ძაფს იყენებენ ზოგიერთ ასტრონ. და გეოდ. ოპტ. ხელსაწყოში. ა-ს გამოყოფს ზოგი ტკიპაც. *დ. კობახიძე.*

**აბლაბუდატკიპასებრნი** (Tetranychidae), ფეხსახსრიანების ოჯახი *ნამდვილი ტკიპების* რიგისა. დედლის სიგრძეა 0,4—0,5 *მმ,* მამლისა — 0,2—0,3 *მმ*. დედალი გაზაფხულზე 50—180 კვერცხს დებს. ა. მასობრივად მრავლდებიან ივლის-აგვისტოში. ერთი დედალი ზაფხულის განმავლობაში 15—20 თაობას იძლევა. სექტემბერ-ოქტომბერში ა. იბუდებენ ხის ქერქის ქვეშ ან ჩამოცვენილ ფოთლებში და იქვე იზამთრებენ. სსრკ-ში, კერძოდ, საქართვ. მრავალ რაიონში, ფართოდ გავრცელებულია *აბლაბუდიანი ტკიპა ჩვეულებრივი,* რ-იც აზიანებს მრავალი სახეობის მცენარეს. ბ რ ძ ო ლ ი ს ღ ო ნ ი ს ძ ი ე ბ ა ნ ი: სწორი თესლბრუნვა, მინდვრიდან მცენარეული ნარჩენების გატანა, სარეველების მოსპობა, გოგირდის შეფრქვევა და სხვ.

**აბლაბუდიანი ტკიპა ჩვეულებრივი** (Tetranychus telarius), მცენარეთა მავნებელი *აბლაბუდატკიპასებრთა* ოჯახისა. მოყვითალო-მწვანე ან მოწითალო ფერისაა. სიგრძე 0,25—0,45 *მმ*. დედალი ფოთოლზე 100—160-მდე კვერცხს დებს, წელიწადში იძლევა 12—15 თაობას. ა. ტ. ჩ. გავრცელებულია თითქმის მთელ მსოფლიოში, სსრკ-ში ყველგან გვხვდება. ზამთრობს ნიადაგის ნაპრალებში, მიწის გოროხის ქვეშ, სარეველა ბალახზე და



ვ. აბიხი.




ჯვრიანი ობობას აბლაბუდა: 1. ჩარჩო; 2. რადიუსები; 3. ცენტრალური წრეული; 4. დამხმარე სპირალური ძაფის ნარჩენი; 5. წებოვანი სპირალური ძაფი.



აბლაბუდა. Uroctea durandi მსხვერპლს ახვევს აბლაბუდაში.



აბისის ციხე-დარბაზი. XVIII ს. II ნახევარი.



აბლაბუდიანი ტკიპა ჩვეულებრივი.



ხ. აბოვიანი.



აბო თბილელის ყოფილი ნიში თბილისში, მეტეხის ხიდთან (ამ მიდამოების რეკონსტრუქციამდე).

სხვ. აზიანებს მრავალი სახეობის მცენარეს, ფოთოლს წუწნის ქვედა მხრიდან, ფოთოლი ყვითლდება და ხმება. ბ რ ძ ო ლ ი ს ღ ო ნ ი ს ძ ი ე ბ ა ნ ი: სარეველას მოსპობა, მოსავლის ნარჩენების ნიადაგში ღრმად ჩახვნა, დახურული გრუნტიდან კი მისი გატანა და დაწვა, სათბურის გასუფთავება და დეზინსექცია, ეთერსულფონატისა და თიოფოსის ემულსიის კომბინირებული ნაზავის ან 0,2%-იანი კელტანის შესხურება.

**ᲐᲑᲚᲐᲘ** (გ. 1781), *საშუალო ჟუზის* სულთანი ყაზახეთში, 1771-იდან — ხანი. 1740 მიიღო რუსეთის ქვეშევრდომობა, 1757 — ჩინეთისა. მოქნილი პოლიტიკის გატარებით ცდილობდა რუსეთისა და ჩინეთისაგან დამოუკიდებლობა შეენარჩუნებინა. მისი მმართველობა ძალადობითა და თვითნებობით ხასიათდებოდა. მოწინააღმდეგეთა დასასუსტებლად ა. გვაროვნულ შუღლს აღვივებდა. შეძლო საშუალო ჟუზის, ნაწილობრივ *უფროსი ჟუზის* ყაზახების და ყირგიზთა რამდენიმე გვარის გაერთიანება და დამორჩილება.

**ᲐᲑᲚᲐᲣᲢᲘ** (გერმ. Ablaut — გადაბგერება) ანუ ა პ ო ფ ო ნ ი ა, სიტყვაში ხმოვნის ფონოლოგიური მონაცვლეობის გამოყენება გრამატ. ფორმის გასარჩევად. გავრცელებულია სხვადასხვა სტრუქტურის ენებში. მაგ., ბერძნ. petomai „ვფრენ“ ~ აორისტი eptomén (pet/pt), ინგლ. foot „ფეხი“ ~ მრ. რ. feet, ქართ. ვდრეკ—წყვეტილი—ვ-დრიკ-ე (ე/ი), ქართულში ა., ისევე როგორც ინდოევროპულ ენებში, მორფოლოგიური სიჭარბის მოვლენაა (ე. ი. გვხვდება სხვა გრამატიკულ საშუალებებთან ერთად და არა დამოუკიდებლად).

*ლიტ.*: ა ხ ვ ლ ე დ ი ა ნ ი გ., ზოგადი ფონეტიკის შესავალი, თბ., 1966.

**ᲐᲑᲚᲐᲥᲢᲘᲠᲔᲑᲐ,** იხ. *მყნობა*.

**ᲐᲑᲚᲐᲪᲘᲐ** (გვიანდ. ლათ. ablatio— ართმევა), ნივთიერების მასის ართმევა მყარი სხეულის ზედაპირიდან გარსშემომდინარე ცხელი აირის ნაკადით სხეულის ეროზიის, ლღობის ან სუბლიმაციის შედეგად. ა. შეიმჩნევა, მაგ., მეტეორების ან ხელოვნური კოსმ. სხეულების დიდი სიჩქარით მოძრაობისას ატმოსფეროში. იყენებენ რაკეტული ძრავას, კოსმ. საფრენი აპარატისა და ჰიპერბგერითი თვითმფრინავის აირის ნაკადით გახურებულ ნაწილთა თბოდაცვისათვის (გასაცივებლად), რაც ხორციელდება კონსტრ. მასალის ან გასახურებელ ზედაპირზე დატანილი სპეც. ნივთიერების შრის ლღობის ან სუბლიმაციის მეშვეობით. ნაკადის მიმართულებით მოძრავი სუბლიმაციის პროდუქტები წარმოქმნის აირის ფარდას, რ-იც იცავს კონსტრუქციის კედლებს ატმოსფეროსთან ან წვის პროდუქტებთან უშუალო კონტაქტისაგან. აბლაციურ მასალად იყენებენ პლასტმასებს, კერამ. მასალებსა და მათ კომბინაციას (არმირებული პლასტმასები და კერამიკა, გაჟღენთილი მასალები და სხვ.).

**ᲐᲑᲚᲐᲪᲘᲐ** გ ლ ა ც ი ო ლ ო გ ი ა შ ი, მყინვარის მასის შემცირება დნობის, აორთქლების ან მექან. ნგრევის შედეგად. ამ ტერმინის ნაცვლად ზოგჯერ იხმარება „ზედაპირული გადარეცხვა“.

**ᲐᲑᲚᲣᲮᲕᲐᲠᲐ,** სოფელი აფხ. ასსრ გულრიფშის რ-ნში (აზანთის სოფსაბჭო), მდ. სხჭის (მდ. ამტყელის მარჯვ. შენაკადი) სათავესთან. ზ. დ. 720 *მ,* შავი ზღვიდან 21 *კმ,* რაიცენტრ მაჭარიდან 33 *კმ*. აზანთის ა. წულუკიძის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა, მეცხოველეობა). რვაწლ. სკოლა.

**ᲐᲑᲝᲕᲘᲐᲜᲘ** ხაჩატურ (1805, სოფ. ქანაქერი, ერევანთან, — 1848), სომეხი მწერალი, განმანათლებელი, პედაგოგი, ფოლკლორისტი, ეთნოგრაფი. ახალი სომხ. ლიტ-რისა და ახალი სალიტ. ენის ფუძემდებელი. სწავლობდა ეჩმიაძინში (1814—1821), შემდეგ თბილ. ნერსესის სემინარიაში, 1830 — 36 — დერპტის (ტარტუ) უნ-ტში. მოწინავე განმან. იდეების მქადაგებელ ა-ს სომხეთის რეაქციულ-კლერ. წრეები მტრულად შეხვდნენ. იგი თბილისში გადავიდა და 1837—43 მუშაობდა სამაზრო სასწავლებლის ზედამხედველად. 1843—48 ა. ერევანშია. 1848 წ. 2(14) აპრილს სახლიდან გავიდა და უგზო-უკვლოდ დაიკარგა. ა-ს დიდი დამსახურება მიუძღვის სომხ. საზოგადოებრივი აზრის განვითარებაში. იგი ებრძოდა რეაქციასა და ძალადობას, ფეოდ.-საეკლ. იდეოლოგიას. მისი შემოქმედების მწვერვალია ისტ. რომანი „სომხეთის ჭრილობა“ (დაიწერა 1841, გამოქვეყნდა 1858). ნაწარმოები გამსჭვალულია დემოკრატიზმის, პატრიოტიზმის სულისკვეთებით; ავტორი გვიხატავს სომეხი ხალხის ბრძოლას თავისუფლებისათვის რუსეთ-ირანის ომის დროს (1826—28) და მიესალმება სომხეთის შეერთებას რუსეთთან. რომანი ხალხთა შორის მეგობრობას ქადაგებს, მდ-ები მტკვარი და ზანგა რომანში სომეხი და ქართვ. ხალხების მეგობრობის სიმბოლოა. ქართვ., აზერბ. და სომეხი ხალხების მეგობრობას ა-მა მრავალი ნაწარმოები მიუძღვნა („უკანასკნელი გამოსათხოვარი მძლეთამძლე მეფე ერეკლეს“, „ხმა ღაღადისა...“, „აზარფეშა“, „თათრის გოგო“, „სონა — უბედური გოგო“ და სხვ.). ა-ის მხატვრულ ნაწარმოებთაგან აღსანიშნავია აგრეთვე „ამერიკის აღმოჩენა“, „მოთხრობათა წიგნი“, იგავთა კრებული „გართობა მოცლის ჟამს“ და ციკლი „ბაიათი“ (გამოქვეყნდა 1864), ნარკვევები, პიესები, ლექსები, ანეკდოტები. თარგმნა ჰომეროსის, გოეთეს, შილერის, კარამზინის, კრილოვის და სხვ. ნაწარმოებები. ა. ახალი სომხ. დემოკრ. პედაგოგიკის ფუძემდებელია. იგი ებრძოდა აღზრდის შუასაუკუნეობრივ კლერ.-სქოლასტ. სისტემას, ილვწოდა საერო აღზრდისათვის, ადამიანის ყოველმხრივი განვითარების, ღარიბთა უფასო სწავლების, ქალებისა და ვაჟების თანასწორი განათლებისათვის. მის პედ. ნაშრომთაგან აღსანიშნავია საკითხავი წიგნი „გზის დასაწყისი“ (1838), რუს. და სომხ. ენების გრამატიკის სახელმძღვანელო, „ტიგრანის ისტორია ანუ სომეხი ბავშვების ზნეობრივი დარიგება“. ა-მა სომხეთში პირველმა დაიწყო სომეხი ხალხის ყოფის მეცნ.-ეთნოგრ. შესწავლა. კრებდა სომხ., აზერბ. და ქურთ. ფოლკლორის ნიმუშებს.

*თხზ.*: Նրկերի լիակատար ժողովածու, հ. 1—10, Ե., 1947—61; სომხეთის ჭრილობა, თბ., 1960; Избранное, М., 1948; Стихотворения, Ер., 1948.

*ლიტ.*: А б о в Г., Хачатур Абовян. Жизнь и творчество, Ер., 1948; М у р а д я н Г., Современники о Хачатуре Абовяне, Ер., 1941; С а н т р о с я н М., Хачатур Абовян — выдающийся армянский педагог М., 1957.

*ა. ხარატიანი.*

**ᲐᲑᲝᲕᲘᲐᲜᲘ** (1963-მდე სოფ. ე ლ ა რ ი), ქალაქი სომხ. სსრ-ში. რაიცენტრი, რკინიგზის სადგური. 32 ათ. მცხ. (1974). ავეჯისა და რკინაბეტონის ნაკეთობათა ქ-ნები. სამშენებლო ნაკეთობათა კომბინატი, რადიოტექ. წარმოება, მეხორცეობა-მერძევეობისა და მებოსტნეობის საბჭ. მეურნეობა. „ა.“ დაერქვა ხ. *აბოვიანის* პატივსაცემად. ა-იდან 6 *კმ*-ზეა კურორტი არზნი.

**ᲐᲑᲝ ᲗᲑᲘᲚᲔᲚᲘ** (დაახლ. 757—6. I. 786), ქრისტიანობისათვის წამებული არაბი, ნერსე ქართლის ერისმთავრის მსახური, ნელსაცხებელთა ოსტატი. ბაღდადიდან ქართლში ჩამოჰყვა ნერსეს. შემდეგ ქართლიდან დევნილ ერისთავს თან გაჰყვა ხაზარეთში, სადაც ქრისტიანობა მიიღო. არაბებმა მოსთხოვეს მაჰმადიანობას დაჰბრუნებოდა. აბომ უარი განაცხადა. ამის გამო თავი მოჰკვეთეს. ქართ. ეკლესიამ იგი წმინდანად შერაცხა. მიჩნეული იყო ქ. თბილისის მფარველად. ა. თ-ის მოწამეობა აღწერა VIII ს. მწერალმა *იოანე საბანისძემ*.

*ლიტ.*: კ ე კ ე ლ ი ძ ე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1960.

*ა. ბოგვერაძე.*

**ᲐᲑᲝᲚᲘ** ედუარდ იაკობის ძე [11(27). II. 1868 — 9. IV. 1959] საბჭ. ფარმაკობოტანიკოსი. ბიოლოგ. მეცნ. დოქტორი (1935), პროფესორი (1935). საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1944). 1892 დაამთავრა მოსკ. უნ-ტის სამედ. ფაკ-ტი ფარმაციის სპეციალობით. 1926—52 იყო თბილ. სახელმწ. სამედ. ინ-ტის ფარმაკოგნოზიის კათედრის გამგე შეისწავლა და თავის შრომებში აღწერა ადგილობრივი სამკურნ. მცენარეები ავტორია სამკურნ. მცენარეთა ფიტოქიმ. და მიკროქიმ. დახასიათებისა, იკვლევდა ფარმაკოგნოზიის სწავლებისა და მეცნ. ფარმაციის პრობლემებს.

*თხზ.*: Об отложениях камфоры в тканях, М., 1899.

**ᲐᲑᲝᲚᲘᲪᲘᲐ** (ლათ. abolitio — გაუქმება), სამართლებრივი აქტის (კანონის, გადაწყვეტილების და ა. შ.) ან თანამდებობის გაუქმება; თანამდებობიდან გადადგომა ან გადაყენება. ტერმინი „ა.“ ცნობილი იყო ჯერ კიდევ რომის სამართალში. ამჟამად ა. ჩვეულებრივ ნიშნავს სისხლის-სამართლებრივი დევნის შეწყვეტას სასამართლო განაჩენის გამოტანამდე (სახელმწ. ხელისუფლების უმაღლესი ორგანოები ადგენენ, არ აღიძრას, ხოლო აღძრული საქმე შეწყდეს განსაზღვრული კატეგორიის დანაშაულთა ან ცალკეულ პირთა მიმართ). საბჭ. კანონმდებლობაში ტერმინი „ა.“ არ იხმარება, მაგრამ ა-ის შემთხვევები გათვალისწინებულია *ამნისტიისა* და *შეწყალების* აქტებში.

**ᲐᲑᲝᲚᲘᲪᲘᲝᲜᲘᲖᲛᲘ,** 1. საზოგადოებრივი მოძრაობა, რ-იც რაიმე კანონის გაუქმებას ისახავს მიზნად. 2. ზანგების მონობის წინააღმდეგ მიმართული მოძრაობა XVIII—XIX სს. აშშ-ში. ა. ჩაისახა XVIII ს. 70-იან წწ. მის განვითარებას ძლიერი ბიძგი მისცა ზანგი მონების აჯანყებამ (გაბრიელის აჯანყება 1800 და *ნატ ტერნერის* აჯანყება 1832). მოძრაობას ფართო ეროვნ. ხასიათი მიეცა 1833 შემდეგ, როცა ამერიკაში დაარსდა მონობის წინააღმდეგ მებრძოლი საზ-ბა. ა. აერთიანებდა მოწინავე ინტელიგენციას, ფერმერთა და მუშათა ფართო წრეებს, თავისუფლებისათვის მებრძოლ ზანგთა ორგანიზაციებს და ბურჟ. იმ ნაწილს, რ-იც მიიჩნევდა, რომ მონობა აფერხებდა კაპიტალიზმის განვითარებას. ა-ის მემარჯვენე ფრთის წარმომადგენლები უ. ლ. გარისონის მეთაურობით ბრძოლის მხოლოდ მორალურ საშუალებებს ცნობდნენ, ხოლო მემარცხენე, რევ.-დემოკრ. ფრთის წარმომადგენლებს ფ. *დუგლასის* მეთაურობით აუცილებლად მიაჩნდათ შეიარაღებული ბრძოლა. ა-ის განვითარებაზე დიდი გავლენა იქონია აჯანყებამ *ჯონ ბრაუნის* ხელმძღვანელობით (1859). სამოქალაქო ომის პერიოდში (1861—65) აბოლიციონისტები (ფ. დუგლასი და სხვ.) გამოვიდნენ მონათმფლობელობის წინააღმდეგ ბრძოლის რევ. მეთოდების მომხრეებად და „ამერიკელ იაკობინელთა“ სახელი დაიმსახურეს. სამოქალაქო ომმა მაინც ვერ გაათავისუფლა ზანგები. აბოლიციონისტებს ბრძოლა ომის შემდეგაც არ შეუწყვეტიათ. ა-მა დიდი გავლენა მოახდინა ა. *ლინკოლნის* პოლიტიკაზე. სამოქ. ომის დამთავრების შემდეგ აბოლიციონისტებმა ზანგების თანასწორუფლებიანობის მიღწევა დაისახეს მიზნად. აშშ-ის პროგრ. ძალები დღესაც იყენებენ ა-ის რევ.-დემოკრ. ტრადიციებს რასობრივი დისკრიმინაციის წინააღმდეგ ბრძოლაში. 3. საზოგადოებრივი მოძრაობა XVIII—XIX სს. ინგლისში, საფრანგეთსა და ევროპის ზოგ სხვა ქვეყანაში, მიზნად ისახავდა კოლონიებში მონობის მოსპობას.

**აბოლიციონისტური ლიტერატურა,** ლიტ-რა, რ-იც XIX ს. 30—60-იან წწ. აშშ-ში ზანგთა მონობის მოსპობას ქადაგებდა (იხ. *აბოლიციონიზმი*). პლანტატორულ სამხრ. შტატებში ზანგების განთავისუფლებისათვის ბრძოლა ერთ-ერთი მთავარი თემაა ამერ. პოეტების ჯ. გ. უიტიერის, ჯ. რ. ლოუელის, აგრეთვე ჰ. უ. *ლონგფელოს* (ლექსების ციკლი „მონობის სიმღერები“, 1842), უ. *უიტმენის* (1855-ის კრებულის ბევრი ლექსი) და *ტრანსცენდენტალიზმის* წარმომადგენელთა შემოქმედებაში. პირველი აბოლიციონისტური რომანია რ. *ჰილდრეთის* „მონა ანუ არჩი მურის მოგონებები“ (1836). ა. ლ-ის საუკეთესო ნაწარმოებად არის მიჩნეული XIX ს. ამერ. რეალისტური პროზის თვალსაჩინო ნიმუში ჰ. *ბიჩერსტოუს* რომანი „ბიძია თომას ქოხი“ (1852). აბოლიც. მოძრაობის ბელადები უ. ლ. გარისონი, უ. ფილიფსი, ზანგი ფ. *დუგლასი* ამავე დროს შესანიშნავი პუბლიცისტები იყვნენ. ა. ლ-ს მიაკუთვნებენ ა. *ლინკოლნის* პუბლიც. ნაწერებსა და სიტყვებსაც.

**აბომაზოტომია** (გვიანდ. ლათ. abomasum — მაჭიკი და ბერძნ. tomē — გაკვეთა), მუცლის კედლიდან მაჭიკის (მცოხნავი ცხოველის კუჭი) გაკვეთის მეთოდი. 1936 ა. პირველად გამოიყენა საბჭ. ვეტ. ქირურგმა ს. ელცოვმა ცხვრის მაჭიკისაგან მცენარეული და ცხოველური წარმოშობის მკვრივი წარმონაქმნის (ბეზოარის) მოსაცილებლად. ა-ს მიმართავენ აგრეთვე ძროხის მაჭიკის ჩაბრუნებისას ან მკვრივი საკვები მასითა და ლამით მისი დაცობის დროს.

**აბომეი** (Abomey), ქალაქი სამხრ. დაჰომეაში. 42,1 ათ. მცხ. (1965, შეფასება). რკინიგზის სადგ. კოტონუ—პარაკუს ხაზზე, გზატკეცილების კვანძი. სას.-სამ. რაიონის (მიწის თხილი, პალმის კაკლის გული და ზეთი, ბამბა, თამბაქო) სავაჭრო ცენტრი. განვითარებულია შინამრეწველობა (ხის მხატვრული კვეთა, ოქრომჭედლობა და სხვ.). დაარსდა XVII ს. როგორც დაჰომეის დედაქალაქი.

**აბონემენტი** (ფრანგ. abonnement), განსაზღვრული დროის განმავლობაში რაიმეთი სარგებლობის უფლება, ამ უფლების დამადასტურებელი დოკუმენტი. ა. უზრუნველყოფს სხვადასხვა დაწესებულება-ორგანიზაციისა და საწარმოს ნივთებით ან მომსახურებით სარგებლობის უფლებას (ბ-კის ა., თეატრის ა., სპორტულ ასპარეზობათა ა., სატელეფონო ა. და სხვ.).

**აბონენტი** (გერმ. Abonnent, ფრანგ. abonner — ხელის მოწერა), *აბონემენტით* მოსარგებლე პირი, დაწესებულება ან ორგანიზაცია.

**აბორბადი,** მიტოვებული სალოცავების მცველი და სახატო წესების შემსრულებელი თუშეთში (წოვათაში). აბორბადობა დამკვიდრდა მას შემდეგ, რაც წოვათუშები ალვანში გადასახლდნენ (XIX ს. 30-იანი წწ.). ა-ს თემები მორიგეობით ირჩევდნენ.

**აბორდაჟი** (ფრანგ. abordage<bord— ბორტი), იალქნიანი და ნიჩბიანი გემების ბრძოლის ერთ-ერთი ხერხი. შემტევი სამხ. გემი ბორტით მიადგებოდა მტრის გემს, ჭანგებით გადაებმებოდა მას, მეზღვაურები მოწინააღმდეგის გემბანზე გადავიდოდნენ და იმართებოდა ხელჩართული ბრძოლა. ა-მა მნიშვნელობა დაკარგა მას შემდეგ, რაც გემების სიჩქარე გაიზარდა და არტილერია უფრო სწრაფ-და შორსმსროლელი გახდა.

**აბორიგენი** (ლათ. aborigines<ab origine — დასაბამიდან, თავიდან), ამა თუ იმ ქვეყნის ან ადგილის მკვიდრი მოსახლე, თავდაპირველი ბინადარი. შეესაბამება ძვ. ბერძნ. *ავტოქთონს*. ძვ. რომაული თქმულებით აბორიგენებს უწოდებდნენ აპენინების ძირას, ლაციუმში მცხოვრებ უძველეს ტომს.

**აბორიგენი** ბიოლოგიაში, იგივეა, რაც *ავტოქთონი*.

**აბორტი** (ლათ. abortus), მუცლის მოწყვეტა, მუცლის მოშლა, ორსულობის ნაადრევი შეწყვეტა და საშვილოსნოდან ნაყოფის გამოძევება ორსულობის 28 კვირის შესრულებამდე. ა უნდა განვასხვავოთ ნაადრევი მშობიარობისაგან (ორსულობის შეწყვეტა 28 კვირის შემდეგ), როდესაც იბადება სიცოცხლისუნარიანი ნაყოფი. ა. შეიძლება იყოს სპონტანური ანუ თავისთავადი და ხელოვნური. სპონტანური ა. ვითარდება ქალის ორგანიზმზე ან ნაყოფზე უშუალო ზემოქმედების გარეშე. მისი გამომწვევი მიზეზებია ფიზ. და ფსიქ. ტრავმები (სიმძიმის აწევა, დაცემა, მუცლის დაშავება, მძიმე განცდა) და თვით ნაყოფის დაავადებანი; ხელშემწყობი მიზეზები — საშვილოსნოსა და საკვერცხეების განუვითარებლობა, საშვილოსნოს სიმსივნე, სასქესო ორგანოების ანთება, ორსულთა ტოქსიკოზი, მწვავე და ქრონ. ინფექციური დაავადებები, გულის მძიმე მანკი, ჰიპერტონიული დაავადება, ინტოქსიკაცია, დედისა და ნაყოფის სისხლის შეუთავსებლობა (განსაკუთრებით *რეზუს-ფაქტორის* მიხედვით) და სხვ.; სპონტანურ ა-ს განვითარების რამდენიმე სტადია აქვს: მოსალოდნელი ა. იწყება სუსტი შეტევითი ხასიათის ტკივილით მუცლის ქვემო ნაწილში და მცირეოდენი სისხლიანი გამონადენით. დაწყებითი ა-ის დროს ტკივილი და სისხლდენა მატულობს. ორივე შემთხვევაში ავადმყოფს ესაჭიროება წოლითი რეჟიმი, სრული სიმშვიდე, *ჰორმონოთერაპია*, ვიტამინებით მკურნალობა. დროული მკურნალობით ზოგჯერ შესაძლებელი ხდება ორსულობის შენარჩუნება. თუ მიღებული ზომების მიუხედავად სისხლდენა და ტკივილი ძლიერდება და იწყება საშვილოსნოდან სანაყოფო კვერცხის ნაწილების გამოყოფა (არასრული ა.), აუცილებელია საშვილოსნოს გამოფხეკა. დასრულებული ა-ის დროს სანაყოფო კვერცხი თავისთავად მთლიანად გამოიყოფა საშვილოსნოდან, სისხლდენა წყდება და საშვილოსნო იკუმშება. მრავალჯერ განმეორებულ სპონტანურ ა-ს ჩვეული ა. ეწოდება. თუ ა. ინფიცირებულია, აღინიშნება მაღალი სიცხე, აჩქარებული მაჯა, აგზნებული მდგომარეობა, ჩირქოვან-სისხლიანი გამონადენი. ინფიცირებული ა. შეიძლება კიდევ უფრო გართულდეს, ინფექცია საშვილოსნოდან საკვერცხეებზე, პერიტონეუმზე გადავიდეს და განვითარდეს *სეფსისი* (სეფსისური ა.). ასეთ შემთხვევაში საჭიროა ოპერ. ჩარევა. ქალის ორგანიზმზე ან ნაყოფზე უშუალო ზემოქმედებით (წამლეულის მიღება, საშვილოსნოში ინსტრუმენტული ჩარევა ან რაიმე ნივთიერების შეყვანა) გამოწვეულ ა-ს ხელოვნური ა. ეწოდება. ოპერაციის დროს საშვილოსნოს ყელს ხსნიან და საშვილოსნოს კედლებს ფხეკენ სპეც. სამეანო ინსტრუმენტებით, ანდა უარყოფითი წნევის აპარატით ხდება საშვილოსნოდან ნაყოფის გამოწოვა (ვაკუუმასპირაცია). ხელოვნური ა. უარყოფითად მოქმედებს ქალის ჯანმრთელობაზე, მის ფსიქიკაზე, ნერვულ სისტემაზე, ხშირად იწვევს გართულებას, სასქესო ორგანოების ანთებას, ჰორმონული ფუნქციისა და მენსტრუალური ციკლის მოშლას, ნაადრევ სიბერესა და უშვილობას (ქალის უშვილობის ყველა მიზეზის 30%). განსაკუთრებით მავნეა ა. პირველი ორსულობის დროს.

რევოლუციამდელ რუსეთში ხელოვნური ა. აკრძალული იყო. საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ 1920 წ. 18 ნოემბ. მთავრობამ დართო ა-ის ნება. 1936 წ. 27 ივნ. ხელოვნური ა. სსრკ-ში აიკრძალა, ხოლო 1955 წ. 23 ნოემბ. სსრკ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმმა გამოსცა ბრძანებულება „აბორტის აკრძალვის გაუქმების შესახებ“. ბრძანებულების საფუძველზე ქალს უფლება აქვს პირადად გადაწყვიტოს დედობის საკითხი. ა-ის შემდგომი შემცირება უზრუნველყოფილ უნდა იქნეს დედობის წამახალისებელი სახელმწიფოებრივი ღონისძიებებისა და აღმზრდელობით-განმარტებითი მუშაობის გაფართოებით. ა. კანონიერია, თუ მას ქალის თანხმობით სამშობიარო სახლში ან საავადმყოფოს გინეკოლ. განყოფილებაში *ასეპტიკის* სრული დაცვით აკეთებს ექიმი-გინეკოლოგი. ა-ს მიმართავენ იმ შემთხვევაში, თუ ორსულობის გაგრძელება ქალის ჯანმრთელობისა და სიცოცხლისათვის სახიფათოა, თუ მოსალოდნელია მშობლების ამა თუ იმ მძიმე დაავადების გადაცემა შთამომავლობისათვის, ანდა, თუ ქალს ფეხმძიმობის შენარჩუნება არ სურს და ამასთან არ არსებობს ა-ის საწინააღმდეგო სამედ. ჩვენება. ა. უკანონოა, თუ მას აკეთებს ისეთი პირი, ვისაც უმაღლესი სამედ. განათლება არა აქვს, ან თუნდაც ექიმი, მაგრამ სამედ. დაწესებულების გარეთ. საქ. სსრ სისხლის სამართ. კოდექსის 123-ე მუხლი უკანონო ა-თვის ითვალისწინებს სისხლის სამართლის პასუხისმგებლობას. უფრო მკაცრად ისჯება ა-ის გაკეთება, თუ იგი ხელობად არის ქცეული, თუ მას მოჰყვა სიკვდილი ან სხვა რაიმე მძიმე შედეგი (უნაყოფობა, მძიმე განუკურნებელი დაავადება). თვით ქალი ა-თვის პასუხს არ აგებს. ძველ საქართველოში მუცლის მოშლა მკაცრად ისჯებოდა. ვახტანგ VI-ის სამართლის წიგნთა კრებულის თანახმად (ბერძნ. სამართლის ქართ. ვერსია, მ. 76, 77), ქალს, რ-იც რაიმე წამლით მუცელში შვილს მოიკლავდა, სასჯელად დროებითი *ექსორია* ენიშნებოდა, ქმარი მას მაშინვე უნდა გაშორებოდა. მუცლის მოსაშლელი წამლის მიმცემს, თუ იგი ღარიბი იყო, მეფისგან შეპყრობა, ცემა და გამაწბილებელი სასჯელი (გაკრეჭა, *ვირზე შესმა* და სხვ.) მოელოდა, ხოლო თუ მდიდარი— დარბევა და გაძევება; თუ წამლის მიღების შემდეგ ქალი მოკვდებოდა, დამნაშავეს თავს მოჰკვეთდნენ.

*ლიტ.*: ელიაშვილი ლ., აბორტის მავნეობა, თბ., 1939, Хаскин С. Г., Аборт, წგნ.: Многотомное руководство по акушерству и гинекологии, под ред Л. С. Персианинова, т 3, кн. 1, М., 1964

*პ. შუშანია. ვ ედიშერაშვილი.*
*ი. ფუტკარაძე.*

**აბორტი** ცხოველებისა, მაკეობის შეწყვეტა, საშვილოსნოდან მკვდარი ან უდღეური, არასიცოცხლისუნარიანი ნაყოფის გამოძევება, ჩანასახის სრული ან ნაწილობრივი შეწოვა. თუ ყველა ნაყოფი (მრავალნაყოფიან ცხოველში) იღუპება, ა-ს სრულს უწოდებენ, ხოლო თუ ყველა არ იღუპება და ცოცხლად დარჩენილი ნორმალურად იბადება — არასრულს. ა. დედის ორგანიზმს სერიოზულ საშიშროებას უქმნის, ცხოველი ზოგჯერ იღუპება კიდეც, ხშირად კი ხანგრძლივი დროით ბერწდება; კლებულობს პროდუქტიულობაც. განასხვავებენ არაგადამდებ და გადამდებ ა-ს. არაგადამდები ა-ის მიზეზია ჩანასახის თანდაყოლილი სიმახინჯე, საშვილოსნოს, ღვიძლის, გულის, თირკმლის, ფილტვისა და დედის სხვა ორგანოს დაავადება, მაკე ცხოველის არასრულფასოვანი კვება, ტრავმა, დაძაბული მუშაობა და სხვ. გადამდები ა-ის მიზეზია ინფექციური ან ინვაზიური დაავადება (ვიბრიოზი, ბრუცელოზი, პარატიფი, ტრიქომონოზი, ჯილეხი, ქოთაო, ტუბერკულოზი, თურქული და სხვ.). ინფექციური და ზოგიერთი ინვაზიური ა-ის დროს მეურნეობაში კარანტინს აწესებენ. *ვ. ჩირაძე.*

**აბორტიულობა თესლისა,** არაინფექციური დაავადება ძირითადად სამარცვლე-პარკოსანი და ჯვაროსანი მცენარე-

ებისა. განპირობებულია მათი გენეტ. თავისებურებით — ყვავილობისას და თესლის განვითარების საწყის ფაზაში არახელსაყრელი წყლის რეჟიმითა და მინერ. კვების უკმარისობით. პარკსა და ჭოტში ნორმალური თესლის ნაცვლად წარმოიშობა მჭკნარი, განუვითარებელი ნასახი. მოსავალი 10—20%-ით მაინც მცირდება. საგრძნობლად უარესდება დანარჩენი, გარეგნულად ნორმალური მარცვლის ხარისხიც. ბ რ ძ ო ლ ი ს ღ ო ნ ი ს ძ ი ე ბ ა ნ ი: გამძლე ჯიშების გამოყვანა; წყლის რეჟიმისა და მცენარის მინერ. (უმეტესად ფოსფორი) კვების გასაუმჯობესებელი აგროტექ. ხერხები.

**ᲐᲑᲝᲡ ᲡᲐᲖᲐᲕᲝ ᲮᲔᲚᲨᲔᲙᲠᲣᲚᲔᲑᲐ (ᲢᲠᲐᲥᲢᲐᲢᲘ) 1743** რ უ ს ე თ-შ ვ ე ც ი ა ს შორის. ხელმოწერილია 7(18) აგვ. აბოში (ფინეთი) შვეციის დამარცხების შემდეგ რუსეთ-შვეციის ომში (1741—43). ა. ს. ხ. ითვალისწინებდა „საუკუნო მშვიდობასა და მეგობრობას“ მხარეებს შორის. მხარეები ვალდებულებას კისრულობდნენ არ შესულიყვნენ ერთმანეთისათვის სამტრო კავშირში. ტერიტ. დათმობის ხარჯზე რუსეთმა აიძულა შვეცია ტახტის მემკვიდრედ აერჩია რუს. ორიენტაციის მომხრე ჰოლშტაინის პრინცი ადოლფ ფრიდრიხი. რუსეთ-შვეციის საზღვარი დაწესდა მდ. კიუმენეზე. რუსეთს გადაეცა ომში დაკავებული კიუმენეგორის პროვ. ვილმანსტრანდითა და ფრიდრიხსჰამითურთ და სავოლაკის პროვ. ნაწილი ნეიშლოტითურთ. ხელშეკრულებამ განამტკიცა რუსეთის პოზიცია ბალტიის ზღვაზე და უზრუნველყო მისი ჩრდ.-დას. საზღვრების უშიშროება.

**ᲐᲑᲝᲢᲘ** (Abbot) ჩარლზ (31. V. 1872— IX. 1973), ამერ. ასტროფიზიკოსი, ვაშინგტონის ეროვნ. მეცნ. აკად. წევრი, სმითსონის ინ-ტის ასტრონ. ობსერვ. დირექტორი (1907—44). საკუთარი სისტემის სპექტრობოლომეტრითა და რადიომეტრით გამოიკვლია მზის სპექტრის ინფრაწითელი ნაწილი, ენერგიის განაწილება მზისა და ვარსკვლავთა სპექტრებში. სისტემატურად განსაზღვრავდა მზის მუდმივას და იკვლევდა დედამიწის საშ. ტემპ-რის ცვლილებებს.

*თხზ.*: Солнце, М.—Л., 1936.



აბრაზიული იარაღი. ხისტი აბრაზიული იარაღები: ა—სახეხი ქარგოლები; ბ—სახეხი თავები; გ—სახეხი ძელაკები.

**ᲐᲑᲟᲐᲐᲤᲗᲠᲐ,** სოფელი აფხ. ასსრ ოჩამჩირის რ-ნში (ბესლახუბის სოფსაბჭო), მდ. ღალიძგის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 15 *მ*, შავი ზღვიდან 5 *კმ*, ოჩამჩირიდან 4 *კმ*. ფ. მახარაძის სახ. კოლ-ბა (მეჩაიეობა). რვაწლ. სკოლა სოფ. ბესლახუბაში (1,5 *კმ*).

**ᲐᲑᲟᲐᲧᲕᲐ,** სოფელი აფხ. ასსრ სოხუმის რ-ნში, მდ. ბესლეთის მარცხ. ნაპირზე. ბესლეთის სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., ბესლეთი, ზემო ბირცხა, ქვემო ბირცხა). ზ. დ. 3 *მ*, შავი ზღვიდან 5,5 *კმ*, სოხუმიდან 4 *კმ*. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა, მესიმინდეობა, მეცხოველეობა). აგურის ქ-ნა, საშ. სკოლა, ამბულატორია. სოფლის მიდამოებში აღმოჩენილია ბრინჯაოს ნივთები და ადრინდ. ანტიკ. ხანის ნამოსახლარი.

**ᲐᲑᲟᲣᲐ,** მხარე აფხაზეთის შუა ნაწილში, შემოსაზღვრული მდ-ებით კოდორითა და ღალიძგით. ძვ. ქართ. წყაროებით — შ უ ა ს ო ფ ე ლ ი. აფხ. სამთავროს არსებობის უკანასკნელ პერიოდში ცალკე ადმ. ოლქი იყო. ეჭირა დაახლ. ახლანდელი ოჩამჩირის რ-ნის ტერიტორია.

**ᲐᲑᲠᲐᲐᲛᲘ,** ა ბ რ ა მ ი ებრაელთა მითური მამამთავარი. ბიბლ. ტრადიცია (მოსეს I წიგნი, XI—XXV თავები) ა-ის სამშობლოდ მიიჩნევს *ურს*, საიდანაც იგი ახლობლებს ქ. ხარანში გადაუყვანიათ. ა-მა პირველმა აღიარა ერთღმერთობა, რის გამოც წარმართი თანამემამულენი სდევნიდნენ. მან დატოვა სამშობლო და უფლის „აღთქმულ ქვეყანაში“ — ქანაანში (პალესტინა) გადასახლდა. იცოცხლა 175 წელი. ბიბლიის მკვლევართა აზრით, ა. მესოპოტამიიდან (დაახლ. ძვ.წ. XIX ს.) ქანაანში გადასახლებული ებრაული ტომის მითოლ. განსახიერებაა, ხოლო მისი ცხოვრების ამბავი — ახალ ქვეყანაში გადასახლებული ტომის ისტორია. ყურანში ა. (იბრაჰიმი) მიჩნეულია ებრაელთა და არაბთა საერთო წინაპრად, მაჰმადის ერთ-ერთ წინამორბედად.

**ᲐᲑᲠᲐᲐᲛ ᲞᲐᲚᲘᲪᲘᲜᲘ** (ერისკაცობაში ა ვ ე რ კ ი პ ა ლ ი ც ი ნ ი) (გ. 13. IX. 1626), რუსი პოლიტიკური და საეკლესიო მოღვაწე, მწერალი. 1588 შერისხეს და ბერად აღკვეცეს სოლოვეცკის მონასტერში (შესაძლოა შუისკების შეთქმულებაში მონაწილეობის გამო). ბორის გოდუნოვის მეფობის დროს, 1600, გადასახლებიდან დააბრუნეს. ვასილ შუისკის გამეფების შემდეგ დანიშნეს *სერგის სამების ლავრის* კელარად. 1610 მონაწილეობდა ელჩობაში, რ-იც პოლონეთის მეფე სიგიზმუნდ III-თან გაემგზავრა რუსეთის ტახტზე უფლისწულ ვლადისლავის მოსაწვევად. 1612 აქტიურად ეხმარებოდა მინინსა და პოჟარსკის პოლონელ ინტერვენტთა წინააღმდეგ ბრძოლაში. 1618 წარმატებით ხელმძღვანელობდა სერგის სამების ლავრის დაცვას პოლონელთა ჯარისაგან. 1619 აიძულეს ისევ სოლოვეცკის მონასტერში დაბრუნებულიყო. იქვე გარდაიცვალა. ავტორია თხზულებისა „ამბავი სერგის სამების მონასტრის გარემოცვისა...“

**ᲐᲑᲠᲐᲒᲘ,** დღევანდელი მნიშვნელობით — ყაჩაღი, ავაზაკი. ქართულ ენაში სიტყვა „ა.“ ჩრდ. კავკასიიდან არის შემოსული და სარმატულ-ალანური წარმომავლობისა უნდა იყოს. აბრაგობა, როგორც სოც. მოვლენა, წარმოიშვა გვაროვნული საზ-ბის რღვევის პროცესში. თავდაპირველად ა-ს უწოდებდნენ გვარიდან განდევნილს, რ-იც მოხეტიალე ცხოვრებასა და ყაჩაღობას ეწეოდა. სამეგრელოსა და აფხაზეთში ა. ტყეში გავარდნილ კაცს, ყაჩაღს ერქვა. ბატონყმური ურთიერთობის ჩამოყალიბების პერიოდში აბრაგობა სოც. ჩაგვრის წინააღმდეგ გლეხთა პროტესტს გამოხატავდა. ა. იყო მებატონისაგან გაქცეული ყმა, რ-იც იარაღით იბრძოდა თავისი უფლებებისათვის. კავკ. ომების დროს სიტყვა „ა-მა“ (რუს. абрек) ახალი მნიშვნელობა მიიღო. ა-ებს ეძახდნენ ინდივიდუალურად, პარტიზანულად მებრძოლ მთიელებს, რ-ებიც თავს ესხმოდნენ რუსეთის ჯარს და ნახევრად სამხ. ტიპის დასახლებებს — სტანიცებს, მეფის რუსეთის მიერ კავკასიის დამორჩილების შემდეგ კი განაგრძობდნენ ბრძოლას სამხ.-პოლიც. რეჟიმის წინააღმდეგ. კავკასიაში ა-ებზე ბევრი ხალხური თქმულება არსებობს.

*ს. ჯანაშია.*

**ᲐᲑᲠᲐᲖᲘᲐ** (ლათ. abrasio — მოფხეკა, მოპარსვა), ზღვების, ტბების, დიდ წყალსაცავთა ნაპირების ნგრევა ტალღების


აბრაზიული ნაპირი.

მოქმედებით. ა-ის შედეგად ნაპირზე წარმოიქმნება ფლატე (*კლიფი*) და *აბრაზიული ტერასა* (ბენჩი). ა. მით უფრო ინტენსიურია, რაც უფრო ნაკლებმდგრადია ქანები ტალღის ზემოქმედების მიმართ, რაც უფრო დაბალია ზღვის ნაპირი და რაც უფრო იოლად აღწევს ტალღა კლიფის ძირამდე. ნაპირის აბრაზიული განვითარების მნიშვნელოვანი პირობა, საწყისი ზედაპირის შედარებით ციცაბო დახრილობა. თუ დახრის კუთხე მცირეა (საშუალოდ 0,01), ნაპირის კასწვრივ იქმნება აკუმულაციური ტერასა და ა. თითქმის წყდება. ა. შესაძლოა ისევ დაიწყოს, თუ სანაპირო ზოლი დაიძირა, ე. ი., თუ ტექტონ. მოძრაობათა შედეგად გაიზარდა ზედაპირის დახრის კუთხე.



აბრაზიული ნაპირი. სქემა.

**ᲐᲑᲠᲐᲖᲘᲣᲚᲘ ᲓᲐᲛᲣᲨᲐᲕᲔᲑᲐ,** ლითონის, მინის, ხისა და სხვ. მასალის მექან დამუშავება *აბრაზიული იარაღით* სუფთა ზედაპირისა და ზუსტი ზომის დეტალის მისაღებად. ა. დ-ში შედის *ხეხვა, ჰონინგება, მილესვა, გაპრიალება, სუპერფინიში, დაყვანა, ალესვა* და სხვ.

**ᲐᲑᲠᲐᲖᲘᲣᲚᲘ ᲘᲐᲠᲐᲚᲘ,** საჭრელი იარაღი, მზადდება სხვადასხვა შემკვრელით (კერამ., მაგნეზიური, ლითონური მასალა, ბაკელიტი, ვულკანიტი) შეკავშირებული *აბრაზიული მასალისაგან*. იხმარება ლითონის, მინის, ქვის, ხის, პლასტმასის, რეზინის, მარმარილოს და სხვ. დასამუშავებლად. მრეწველობაში ფართოდ იყენებენ განსაკუთრებულად სუფთა ზედაპირის და ზუსტი დეტალების მისაღებად (იხ. *ხეხვა, მილესვა* და *დაყვანა*), აგრეთვე საჩორტნი სამუშაოსათვის (უმეტესად სხმულების დასამუშავებლად), სხვადასხვა მკვრივი მასალის გადასაჭრელად და სხვ. ა. ი-ის ორი ძირითადი ჯგუფია: ხისტი (სახეხი ქარგოლი, თავი, სეგმენტი, ძელაკი) და მოქნილი (სახეხი ზუმფარა). ა. ი-ებს განასხვავებენ ფორმის, მარცვლების სიდიდის, სისალის, ფორიანობისა და შემაკავშირებელი ნივთიერების მიხედვით. ა. ი-ის თავისებურებაა მუშაობის პროცესში მისი საჭრელი ზედაპირის თვითალესვა. საჭრელი ზედაპირის აღსადგენად ა. ი-ს პერიოდულად ასწორებენ ალმასით ან ალმასის შემცველებით.

**ᲐᲑᲠᲐᲖᲘᲣᲚᲘ ᲛᲐᲡᲐᲚᲐ,** დიდი სისალის წვრილმარცვლოვანი ნივთიერებანი. ბუნებრივი ა. მ-ა ალმასი, კორუნდი, კვარცი, ზუმფარა, კაჟი და სხვ. XIX ს დამლევიდან იხმარება ხელოვნური ა. მ.: *ელექტროკორუნდი, კარბორუნდი, ბორის კარბიდი,* ბორის ნიტრიტი, სინთეზური ალმასი და სხვ. ა. მ-გან ამზადებენ *აბრაზიულ იარაღს;* იყენებენ თავისუფალი სახითაც (ფხვნილი, პასტა). იხ. აგრეთვე *აბრაზიული დამუშავება*.

**ᲐᲑᲠᲐᲖᲘᲣᲚ-ᲘᲛᲞᲣᲚᲡᲣᲠᲘ ᲓᲐᲛᲣᲨᲐᲕᲔᲑᲐ,** იხ. სტ. *ულტრაბგერითი დამუშავება*.

**ᲐᲑᲠᲐᲖᲘᲣᲚᲘ ᲢᲔᲠᲐᲡᲐ,** ბ ე ნ ჩ ი (ინგლ. bench), ზღვის ფსკერის ზედაპირის სანაპირო ნაწილი, რ-იც შექმნილია *აბრაზიით*. მისი განივი პროფილია ნაპირთან მცირედ, ხოლო ფუძესთან მეტად დახრილი ამოზნექილი მრუდე ხაზი. ძვ. ა. ტ. შეიძლება იყოს დაძირული (წყლით დაფარული), ან ზღვის დონეზე მაღლა ამოწეული. ასეთი ამოწეული ა. ტ-ები ზღვისპირა ტერასულ ვაკეს ქმნის (იხ. ნახაზი სტ. *აბრაზიასთან*).

**ᲐᲑᲠᲐᲛᲐᲓᲘ,** ა ბ ა რ მ ა დ ი, მეფის მო-











*სტ. აბაშის რაიონი (I).* **1.** სოფ. ქოლობნის თევზის სატბორე მეურნეობა. **2.** ბამბეულის საქსოვი ფაბრიკა. ჟაკარდული ქსოვილის საამქრო. **3.** მექანიკური ქარხანა. ნახევარღერძების დამმუშავებელი ავტომატური ხაზი. **4.** კაცობურის სამონადირო მეურნეობა. **5.** ეთერზეთების ქარხანა. რეჰანის სათბური. **6.** სოფ. სუჯუნა. სიმინდის ყანა. **7.** პურის პროდუქტების აბაშის სარაიონთაშორისო ბაზა.













*სტ. აბაშის რაიონი (II).* **1.** სუჯუნის გუმბათოვანი ეკლესია (XVIII ს.). **2.** სეფიეთის ბაზილიკური ეკლესიის კედლის მხატვრობა (XVII ს.). ქტიტორები. ფრაგმენტი. **3.** რაიცენტრი. უნივერმაღი. **4.** სოფ. ძველი აბაშა. შინმოუსვლელთა მემორიალი. **5.** რაიცენტრი. ადმინისტრაციული სახლი. **6.** სოფ. ონტოფო. ვ. თოფურიას სახ. საშ. სკოლის ასტრონომიულ-გეოგრაფიული მოედანი. **7.** აბაშის სასოფლო-სამეურნეო ტექნიკუმი.

















*სტ. ადიგენის რაიონი (I).* **1.** ზარზმის ტაძრის მხატვრობა. ქტიტორები. ფრაგმენტი. XIV ს. **2.** ზარზმის ტაძრის (XIV ს.) მიდამოები. **3.** ოქროს ციხე. **4.** სოფ. უდე. ახალი უბანი. **5.** თლილის ტბა. **6.** სოფ. ბენარის ბაღი. ასწლოვანი მსხლის ხეები. **7.** დ. ადიგენი. სასტუმრო. **8.** რაიცენტრი

















*სტ. ადიგენის რაიონი (II).* **1.** აბასთუმნის ასტროფიზიკური ობსერვატორია. **2.** სანატორიუმი „ალობილი". **3.** აბასთუმნის ასტროფიზიკური ობსერვატორიის 70 *სმ*-იანი მენისკური ტელესკოპი. **4.** მენისკური ტელესკოპის შენობა. **5.** დ. აბასთუმანი. მინერალური წყლების სააბაზანო. **6.** ოცხის ხეობა. **7.** სანატორიუმი „არაზინდო".



















სტ. ავსტრალია. **1.** კვინსლენდი. ოქროს სანაპირო. **2.** გაქვავებული ლავა უდაბნოში. **3.** ტყის ჭრა ალმ. ავსტრალიაში. **4.** აიერს-როკი. გამოფიტული კლდე უდაბნოში. **5.** მოსგრეივის მთების ლანდშაფტი. **6.** ახალი სამხრეთი უელსის სანაპირო. **7.** ბაობაბის ხე (ჩრდილო-დასავლეთი ავსტრალია). **8.** ცენტრ. ავსტრალიის ლანდშაფტი. ნახ. ა. ნამატჟირასი.






















*სტ. ავსტრალიის კავშირი.* **1.** ქ. სიდნეი. საერთო ხედი. **2.** ქ. მელბურნი. საერთო ხედი. **3.** ქ. პერთი. დასავლეთ ავსტრალიის უნივერსიტეტი. **4.** მელბურნი. თეატრი „პალე პიკჩერსი". **5.** მელბურნი. ვიქტორიის შტატის მთავრობის სასახლე. **6.** ქ. სიდნეი. სანაპირო რაიონი. **7.** ახალი სამხრეთი უელსი. ცხვრის ფარა. **8.** ახალი სამხრეთი უელსი. ნახირი. **9.** ნავთობგადასამუშავებელი ქარხანა. **10.** მელბურნი. I მსოფლიო ომში დაღუპულ ავსტრალიელთა ძეგლი. **11.** ნ. კუნიპანი. „1932 წ. მარტის დამდეგს". ახალი სამხრეთი უელსის სამხატვრო მუზეუმი. სიდნეი. **12.** ს. გილი, „მეჯლისი ბალარატში". აკვარელი. 1854. კერძო საკუთრება. სიდნეი. **13.** ლ. დადსუელი. „ავსტრალიელის თავი". ბრინჯაო. 1940-იანი წწ.



















*სტ. ავსტრია (I).* **1.** ტბა გრუნდლზეე (შტირიის მხარე). **2.** მოოზერ-ბოდენის წყალსაცავი და კაშხალი (ზალცბურგის მხარე). **3.** ვენა. ქალაქის ცენტრ. ნაწილი. „ბურგთეატერის“ შენობა. **4.** ვენის უნივერსიტეტი. **5.** ქ. ზალცბურგი. **6.** ვენა. დუნაის არხი.

























სტ. ავსტრია (II). 1. ლ. ჰილდებრანდტი. ზედა ბელვედერის სასახლის სამხრეთი ფასადი. 2. რატუშის შენობა. ვენა. 3. ეროვნული მუზეუმი. ვენა. 4. წმ. სტეფანეს ტაძრის სამხრეთი კოშკი. 1330–1414. ვენა. 5. სანკტ-მარია-ამ-გეშტადეს ეკლესია. ვენა. 6. „ნუ შემომეხები“. ვერდენის საკურთხევლის მოხატულობა. 1324–29. 7. გურკის ტაძრის დასავლეთ პატრონიკეს ფრესკა. დაახლ. 1220, ხელახლა დახატულია დაახლ. 1260. 8. წმ. ფლორიანეს თავი. კეფერმარკტის საკურთხევლის ფრაგმენტი. 1490–98. სანკტ-ვოლფგანგის ეკლესია. კეფერმარკტი. 9. ფ. ვალდმიულერი. „დილით“. 1859. 10. გ. რ. დონერი. „მდინარე ენსის ღვთაება“. ტყვია. 1738. ბაროკოს მუზეუმი. ვენა. 11. მ. რაიხლიხი. „ელისაბედისა და მარიამის შეხვედრა“. დაახლ. 1515.







ხელე ძველ საქართველოში. უმთავრესად სამეურნეო ფუნქციები ეკისრებოდა; ვახუშტის მიხედვით, სამეფო კარის ხელისუფალთაგანი, *სახლთუხუცესი*. „...ამისი ჴელისა იყო სამეფო შემოსავალი და გასავალი; ამან უწყოდა წესნი და რიგნი სახლისა მეფისანი და თათბირობა სამეფოსი, და სახასონი მეფისანი. და ამას ქუეითნი ჴელისუფალნი ამისი დასახედნი იყვნენ, არამედ უმეტეს ეჯიბს ქუემორენი" (ქართლის ცხოვრება, ტ. 4, თბ., 1973, გვ. 20). საბას განმარტებით, ა. შეესაბამება *ეზოსმოძღვარს*, უფრო ზუსტად — სალაროს *ნაზირს*. ა-ად იწოდებოდა აგრეთვე მონასტრის ერთ-ერთი ხელისუფალი.

*ლიტ.*: სურგულაძე ი., საქართველოს სახელმწიფოსა და სამართლის ისტორიისათვის, [ტ.] 1, თბ., 1952, გვ. 173; შანიძე ა., ქართველთა მონასტერი ბულგარეთში და მისი ტიპიკონი, თბ., 1971, გვ. 147—148, 330. *დ. ფურცელაძე.*

**ᲐᲑᲠᲐᲛᲘᲐᲜᲘ,** ხონჩაზე გაწყობილი საახალწლო მისალოცი (ღორის თავი, შაქარი, გოზინაყი, ჩირი, თაფლი, ჩურჩხელა, ბოლლიწო, აგრეთვე საახალწლო ბედისკვერები კრუხ-წიწილას, კომბლის, ძროხის ცურის, ხარის ქედის, ნამგლისა და სხვ. ფორმისა). ახალი წლის გათენებისას ოჯახის უფროსი მამაკაცი ა-ით ხელში სახლს სამჯერ შემოუვლიდა, შემდეგ შიგ შევიდოდა და სამჯერ გაიმეორებდა: „შემოვდგი ფეხი, გწყალობდეთ ღმერთი, ფეხი ჩემი — კვალი ანგელოზისა". ოჯახის თითოეულ წევრს ღვინოსა და თაფლში ამოვლებულ პურის ლუკმას — ბოლლიწოს — ჩამოურიგებდა და ეტყოდა, ასე ტკბილად დამიბერდიო. ა-თან დაკავშირებული საახალწლო რიტუალი სიუხვისა და დოვლათიანობის დასაბედებლად სრულდებოდა. *გ. ჯალაბაძე.*

**ᲐᲑᲠᲐᲛᲘᲨᲕᲘᲚᲘ** მიხეილ ვლადიმერის ძე (16. VI. 1892, სოფ. არგვეთი, ახლანდ. საჩხერის რ-ნი, — 14. IV. 1939, თბილისი), ქართველი კრიტიკოსი, ფოლკლორისტი, პედაგოგი. ძირითადად ესთეტიკისა და პოეტიკის პრობლემებს იკვლევდა. ერთ-ერთმა პირველმა გააშუქა ი. გრიშაშვილისა და გ. ტაბიძის პოეზია (ჟურნ. „თეატრი და ცხოვრება", 1915, № 3, 4; 1916, № 28—31). საყურადღებო გამოკვლევა მიუძღვნა გ. წერეთლის შემოქმედებას (ჟურნ. „ახალი კავკასიონი", 1925, № 1—2). მისი წიგნი „ძველი ქართული თეატრი" (1925) ქართ. თეატრის ისტორიის შედგენის პირველი ცდაა.

*ლიტ.*: სახალხო განათლების ქართველი მოღვაწეები და სახალხო მასწავლებლები, კრ. 3, თბ., 1968. *ე. აბრამიშვილი.*

**ᲐᲑᲠᲐᲛᲘᲨᲕᲘᲚᲘ** შალვა იოსების ძე (26. VIII. 1903, თიანეთი, — 5. IV, 1973, თბილისი), ქართველი მხატვარ-რესტავრატორი. საქ. სსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1961). 1929 დაამთავრა თბილ. სამხატვრო აკადემია. 1930-იდან მუშაობდა მხატვარ-რესტავრატორად. ა-მა აღადგინა შუა საუკ. ქართული კედლის მხატვრობის მრავალი ძეგლი (ალავერდი, გელათი, ვანის ქვაბები, ვარძია, კორცხელი, ნეკრესი, სამთავისი, სამთავრო, უდაბნო, ყინწვისი, წალენჯიხა). მისივე ხელმძღვანელობით მოიხსნა და საგანგებოდ იქნა დაცული წილკნისა და ზედაზნის ფრესკები, სვეტიცხოვლის მხატვრობის ნაწილი.

**ᲐᲑᲠᲐᲛᲘᲫᲔ** პავლე ივლიანეს ძე (დ. 19. III. 1901, დაბა ვანი), საბჭ. გენ.-მაიორი (1940). სკკპ წევრი 1927-იდან. დაიბადა გლეხის ოჯახში. 1926 დაამთავრა ქართ. გაერთ. სამხ. სკოლა და დაინიშნა ოცეულის მეთაურად, 1933-იდან პოლკის, ხოლო 1938-იდან დივიზიის მეთაური იყო. იმყოფებოდა იმ ჯარების შემადგენლობაში, რ-ებმაც 1939 დაიცვეს დას. უკრაინა და დას. ბელორუსია ჰიტლერელი ოკუპანტებისაგან. მონაწილეობდა თეთრფინელებთან ომში, დიდ სამამულო ომში იბრძოდა პერემიშლის, ლვოვის, დროგობიჩის, ვინიცის, კიევის მისადგომებთან. 1956-იდან თადარიგშია, 1949-იდან სამხ.-პედ. საქმიანობას ეწევა. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 3 წითელი დროშის ორდენით და მედლებით.

*ლიტ.*: ყურაშვილი გ., სამშობლოს ერთგული შვილები, თბ., 1965.

**ᲐᲑᲠᲐᲛ ᲣᲠᲘᲐᲧᲝᲤᲘᲚᲘ,** XVIII ს. II ნახ. ქართველი მესტამბე, სამეფო კარის მღვდელი. 1762—68 მოღვაწეობდა *ათანასე თბილელის* სტამბაში, სადაც მისი მონაწილეობით დაიბეჭდა 9 საეკლ. წიგნი. შემდეგ თბილისში იყო ერეკლე II-ის „სასტამბო დაზგისმმართველი" და სტამბის უხუცესი. 1786 აქვე დაბეჭდა სახარება.

*ლიტ.*: კარიჭაშვილი დ., ქართული წიგნის ბეჭდვის ისტორია (XVII—XVIII სს.), [ტფ.], 1929, გვ. 66—100; ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 2, თბ., 1966. *მ. ქიქოძე.*

**ᲐᲑᲠᲐᲛᲪᲔᲕᲝ-ᲙᲣᲓᲠᲘᲜᲝᲡ ᲩᲣᲥᲣᲠᲗᲛᲐ,** ხის მხატვრული კვეთა, რითაც სახელი გაითქვეს აბრამცევოს, კუდრინოს, ახტირკისა და მოსკოვის ოლქის ზაგორსკის რ-ნის სხვა სოფლების ოსტატებმა. პირველი სახელოსნო აბრამცევოს მამულში გახსნა მხატვარმა ე. პოლენოვამ 1882. ა-კ. ჩ-იან საყოფაცხოვრებო საგნებსა და სუვენირებს, რ-ებსაც უპირატესად ბრტყელი რელიეფი (გეომ. და მცენარეული ორნამენტი, ფრინველთა და ცხოველთა გამოსახულებანი) და გაპრიალებული ზედაპირი აქვს, ამჟამად ხოტკოვოს (ზაგორსკის რ-ნი) მხატვრულ ნაკეთობათა ფაბრიკა ამზადებს. იქვეა აბრამცევოს სამხატვრო-საწარმოო სასწავლებელი.



კარადა, შესრულებული ე. პოლენოვას ნახატის მიხედვით.

**ᲐᲑᲠᲐᲞᲐᲛ I,** აბრამი, საქართველოს კათალიკოს-პატრიარქი XIII—XIV სს. მიჯნაზე (ადრე მეფის ჯვარისმტვირთველი), პოლიტ. მოღვაწე. დემეტრე II თავდადებულისა და დავით VIII-ის თანამედროვე. ა. I ურდოში თან ახლდა დემეტრე II-ს და ქვეყნისთვის წამებული მეფის ცხედარი მალულად საქართველოში ჩამოასვენა. მანვე აკურთხა მეფედ დავით VIII. ა. I ოთხჯერ მონაწილეობდა მეტად რთულ და სახიფათო ელჩობაში. დავალებული ჰქონდა დაეზავებინა მონღოლთა წინააღმდეგ აჯანყებული დავით VIII და ყაზან-ყაენის მიერ საქართველოს ასაოხრებლად წარმოგზავნილი *ხუტლუბუღა*. მონღოლებმა ელჩობის ზოგი მონაწილე მოკლეს. შეთანხმება ვერ მოხერხდა. ა. I-ის შესახებ ცნობები დაცულია მისი თანამედროვე ანონიმი ჟამთააღმწერლის (XIV ს.) თხზულებაში (ქართლის ცხოვრება, ტ. 2, 1959). *ბ. ლომინაძე.*

**ᲐᲑᲠᲐᲞᲐᲛ II,** აბრამ აბალაკი, საქართველოს კათალიკოს-პატრიარქი 1492—97. გააფართოვა მცხეთის საკათალიკოსო მამულები, განსაკუთრებით მეტეხის ღვთისმშობლის მონასტრის მეურნეობა.

*ლიტ.*: ლომინაძე ბ., XV საუკუნის საქართველოს ქრონოლოგიიდან, კრ.: კავკასიის ხალხთა ისტორიის საკითხები, თბ., 1966. *ბ. ლომინაძე.*

**ᲐᲑᲠᲐᲞᲐᲛ ᲐᲚᲑᲐᲗᲐᲜᲔᲪᲘ,** აბრაჰამ ალბათანეცი, ალბათანელი, სომხეთის კათალიკოსი 607—615; წარმოშობით ვასპურაკანის რშტუნთა გავარის (პროვინციის) სოფ. ალბათანქიდან; კათალიკოსობამდე ამავე გავარის ეპისკოპოსი. სომხეთის გაქალკედონიტებული საეპისკოპოსოთა უმრავლესობა მის დროს (607) ირანის შემწეობით დვინის საპატრიარქო საყდარს დაემორჩილა და ერთიანი საკათალიკოსო აღდგა. ა. ა. აქტიური მონაწილე იყო ქართლისა და სომხეთის ეკლესიების დოგმატური კამათისა და საეკლესიო განხეთქილებისა (607—610). „ეპისტოლეთა წიგნმა" შემოგვინახა მისი სამი ეპისტოლე კირიონ ქართლის კათალიკოსისადმი და ერთი ენციკლიკა თავის სამწყსოსადმი. ამ ენციკლიკით მან ურთიერთობა გაწყვიტა ქართლისა და ალბანეთის ეკლესიებთან. ა. ა-ს მიაწერენ კიდევ ორ დოგმატური ხასიათის თხზულებას.



პ. აბრამიძე.

*წყარო*: ეპისტოლეთა წიგნი, ზ. ალექსიძის გამოც., თბ., 1968.

*ლიტ.*: Джавахов И. А., История церковного разрыва между Грузией и Арменией в начале VII века, «Известия Академии наук», 1908, VI серия, № 5; Ակինեան Ն., Կիւրիոն կաթողիկոս վրաց, Վիեննա, 1910. *ზ. ალექსიძე.*

**ᲐᲑᲠᲐᲞᲐᲛ ᲔᲠᲔᲕᲐᲜᲔᲪᲘ,** ერევნელი, XVIII ს. I ნახ. სომეხი ისტორიკოსი. მის „1721—1736 წწ. ომების ისტორიაში" აღწერილია ირან-ავღანეთის, ირან-ოსმალეთის ომები, თურქთა შემოსევა სომხეთსა და აზერბაიჯანში 1724 და ერევნის აღება. არის ცნობები საქართველოზეც, კერძოდ, ლეკებისა და თურქებისაგან მცხეთის აღებაზე, ვახტანგ VI-ზე და სხვ. ა. ე-ის ცნობები სანდო და მნიშვნელოვანი წყაროა ამიერკავკასიისა და ირანის ისტ. შესწავლისათვის.

*თხზ.*: История войн 1721—1736 гг., пер. с арм., Ер., 1939.

*ლიტ.*: მელიქსეთ-ბეგი ლ., ძველი სომხური ლიტერატურის ისტორია, თბ., 1941. *ლ. ჯანაშია.*

**ᲐᲑᲠᲐᲞᲐᲛ ᲙᲠᲔᲢᲐᲪᲘ,** კრეტელი, (გ. 1737), სომეხი ისტორიკოსი, სომეხთა კათალიკოსი 1734—37. მისი თხზულება „ისტორიოგრაფია" ეხება 1734—1736 ამბებს. აღწერილია ირან-ოსმალეთის ომი, ირანის პოლიტიკა სომხეთის მიმართ, სომხეთისა და მეზობელი ქვეყნების პოლიტ. და ეკონ. ცხოვრება, შეხვედრები ნადირ-შაჰთან.

*ლიტ.*: მელიქსეთ-ბეგი ლ., ძველი სომხური ლიტერატურის ისტორია, თბ., 1941.

**ᲐᲑᲠᲐᲞᲐᲛᲡᲘ** (Abrahams) პიტერ ჰენრი (დ. 19. III. 1919), სამხრ. აფრიკის რესპ. მწერალი (წერს ინგლ. ენაზე). მისი შემოქმედების მთავარი თემაა რასობრივი დისკრიმინაციისა და ეროვნ.-განმათ. მოძრაობის პრობლემები. ავტორია რომანებისა: „მეშახტე" (1945), „ჭექა-ქუხილის ბილიკით" (1948), „გვირგვინი უდომოსათვის" (1956), „ღამის ტყვეობაში" (1965) „ჩვენი კუნძული დღეს" (1966) და სხვ.

*თხზ.*: ჭექა-ქუხილის ბილიკით, თბ., 1961; Венок Майклу Удомо, М., 1965; Живущие в ночи, М., 1969.

**ᲐᲑᲠᲔᲕᲘ,** სოფელი სამხრ. ოსეთის აო ლენინგორის რ-ნში (წინაგრის სოფსაბჭო), მდ. ლეხურის მარჯვ. მხარეზე. ზ. დ. 880 *მ*, ლენინგორიდან 55 *კმ*. ზაყორის მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა, ბ-კა, მედპუნქტი. ადრინდ. ფეოდ. ხანაში ა. შედიოდა ქსნის ხევში, XV ს-იდან





აბრეშუმა. 1. სამყურას აბრეშუმა: ა — ყვავილი, ბ — თესლი; 2. სელის აბრეშუმა: გ — თესლი, დ — ყვავილედი.

კი — საამილახვროში. ვახუშტის რუკაზე აღნიშნული აქვს როგორც ქართ. სოფელი. ძველი ა. თანამედროვე სოფლის ჩრდ-ით 2 *კმ*-ზე იყო გაშენებული გორაკზე. შემორჩენილია ფეოდ. ხანის დარბაზული ტიპის წმ. თევდორეს ეკლესია („თუთრი“). მის მახლობლად აღმოჩნდა ფეოდ. ხანის ქვევრები და საწნახელი, რაც მოწმობს, რომ ამ ადგილებში ძველთაგანვე მევენახეობა ყოფილა განვითარებული. 1865 სოფელი შედიოდა გორის მაზრის საკორინთლოს სასოფ. თემში და მასში ცხოვრობდა 9 კომლი.

*ლიტ.*: მ ა კ ა ლ ა თ ი ა ს., ლეხურის ხეობა, თბ., 1964.

**ᲐᲑᲠᲔᲕᲘᲐᲢᲣᲠᲐ** (იტალ. abbreviatura — შეკვეცა, შემოკლება), 1. ე ნ ა თ მ ე ც ნ ი ე რ ე ბ ა შ ი: ა) სიტყვების პირობითი შემოკლება წერისას, მაგ., ე. ი. (ესე იგი), ე. წ. (ეგრეთ წოდებული), იხ. (იხილე) და სხვ. (იხ. აგრეთვე *ქარაგმა*); ბ) რთულშემოკლებული სიტყვა; მიიღება ორი ან რამდენიმე შემოკლებული სიტყვის ან ა-ში შემავალი სიტყვების პირველ ასოთა შეერთებით. მაგ., ადგილკომი (ადგილობრივი კომიტეტი), ზაჰესი (ზემო ავჭალის ჰიდროელექტროსადგური), ალკკ (ახალგაზრდათა ლენინური კომუნისტური კავშირი). 2. მ უ ს ი კ ა შ ი — ნიშნები, რ-ებსაც იყენებენ სანოტო დამწერლობაში მუსიკის ჩაწერისა და წაკითხვის გასაადვილებლად.

**ᲐᲑᲠᲔᲕᲘᲐᲪᲘᲐ** (ლათ. abbreviatio — შემოკლება) ბ ი ო ლ ო გ ი ა შ ი, ორგანოს ან მისი ნაწილის ინდივიდ. განვითარების შემოკლება. ტერმინი შემოიღო ბ. მატვეევმა (1930). ა. სევერცოვი ამ მოვლენას უარყოფით *ანაბოლიას* უწოდებდა. ა-ს იწვევს *ონტოგენეზში* ფორმათწარმომქმნელი პროცესის ბოლო სტადიის ამოვარდნა. ა-ის დროს ორგანო ვერ აღწევს სრულ განვითარებას ან რედუცირდება.

**ᲐᲑᲠᲔᲨᲣᲛᲐ** (Cuscuta), ერთწლოვანი სარეველა მცენარეების გვარი აბრეშუმასებრთა ოჯახისა. ფესვი და ნამდვილი ფოთოლი ა-ს არა აქვს. პატრონმცენარეს ეკვრის ხვიარა ღეროზე განლაგებული მისაწოვრებით და იკვებება მის ხარჯზე. ყვავილი წვრილი, ვარდისფერი ან თეთრი აქვს. თესლი გაღივების უნარს ინარჩუნებს 3—10 წლამდე. ა. გავრცელებულია თითქმის მთელ დედამიწაზე. სსრკ-ში, უმთავრესად ცენტრ. და სამხრ. რაიონებში, გვხვდება 36 სახეობა. აღსანიშნავია საქართველოში ფართოდ გავრცელებული ე ვ რ ო პ უ ლ ი ა. (C. europaea), ა მ ე რ ი კ უ ლ ი ა. (C. arvensis), ს ა მ ყ უ რ ა ს ა. (C. epithymum), წ ი წ ა კ ი ს ა. (C. obtusiflora). მავნე და საკარანტინო მცენარეა. აზიანებს სამყურას, იონჯას, სელს, წიწაკას, თამბაქოს, კარტოფილს, ჭარხალს, ცერცველას, ხახვს და სხვ. გვხვდება სარეველა მცენარეებზეც. ა-ს ზოგიერთი სახეობა შხამიანია და საკვებში მოხვედრისას შეიძლება მოწამლოს ცხოველი. ბ რ ძ ო ლ ი ს ღ ო ნ ი ს ძ ი ე ბ ა ნ ი: სათესლე მასალის გაწმენდა, დასარევლიანებული ნაკვეთების მოთიბვა ა-ს თესლის შემოსვლამდე და ნათიბის დაწვა, გადაბარვა, გადახვნა, ჰერბიციდებით შეწამვლა

*გ. ქეშელაშვილი.*

**ᲐᲑᲠᲔᲨᲣᲛᲐ ᲐᲙᲐᲪᲘᲐ,** ლ ე ნ ქ ო რ ა ნ უ ლ ი ა ლ ბ ი ც ი ა (Albizzia julibrissin), ხე მიმოზისებრთა ოჯახისა. სიმაღლე — 15 *მ*. ფოთოლმცვივანია, უეკლო. აქვს ქოლგისებრი ვარჯი, მომწვანო გლუვი ქერქი, 24 *სმ*-მდე სიგრძის ორმაგ-კენტფრთართული ფოთლები, მოგრძო ასიმეტრიული ფოთოლაკები, მომწვანო-მოყვითალო ყვავილები ვარდისფერი მტვრიანებით. ყვავილედი რთულ საგველად ან ნახევარქოლგად შეკრებილი თავთავი ან თავაკია. ყვავილობს მაის-ივლისში. ნაყოფი ბრტყელი პარკია, მწიფდება ოქტომბერ-ნოემბერში. ა. ა. იზრდება აზერბაიჯანსა (თალიში) და ირანში (კასპ. ზღვის სანაპირო რ-ნები), მთის ქვედა სარტყელში. როგორც დეკორ. მცენარე მოშენებულია დას. ევროპის სამხრ. ნაწილში, შუა აზიაში, ყირიმში, კავკასიაში, კერძოდ, საქართველოში.

**ᲐᲑᲠᲔᲨᲣᲛᲘ** (სპარს. აბრიშომ; ძვ. ქართ. ჭიჭნაური), ბუნებრივი საფეიქრო ბოჭკო. ა-ის მთლიანი მასა წარმოიქმნება აბრეშუმის ჭიის სანაფე (აბრეშუმის გამომყოფ) ჯირკვლებში, საიდანაც გამოიყოფა ორი უწყვეტი ელემენტარული ძაფის სახით. ა-ის ძირითადი შემადგენელი ნივთიერებებია *ფიბროინი* და *სერიცინი*. პირველი ა-ს ანიჭებს სიმაგრეს, ელასტიკურობას, ელვარებას, სინაზესა და სხვ., მეორე ერთმანეთთან აკავშირებს ელემენტარულ ძაფებს. ა. მაგარი, ჭიმვადი, ჰიგროსკოპიული, ჰაერგამტარი და კარგი ელექტროიზოლატორია; იწვის უალოდ, ნახშირდება 180°C ზევით, მასზე არ მოქმედებს დაბალი კონცენტრაციის მჟავები და ტუტეები. ა-გან ამზადებენ მსუბუქსა და ლამაზ ქსოვილებს (იხ. *აბრეშუმის ქსოვილი*). იყენებენ აგრეთვე მედიცინაში (ქირურგ. ძაფად), ტექნიკაში (საიზოლაციო მასალად, მაღალი ხარისხის საცრის დასამზადებლად), თავდაცვის მრეწველობაში და სხვ.; ხელოვნური ა-ის შესახებ იხ. სტ. *ბოჭკო ქიმიური*.

*ლიტ.*: დ ო ლ ი ძ ე ი., აბრეშუმის პარკის დამზადებისა და პირველადი დამუშავების ტექნოლოგია, თბ., 1964. *ი. დოლიძე*.

**ᲐᲑᲠᲔᲨᲣᲛᲘᲡ ᲒᲠᲔᲮᲐ,** აბრეშუმის ხამი ძაფისაგან ან სუსტად დაგრეხილი ხელოვნური ბოჭკოსაგან ნაგრეხი ძაფის მიღების ტექნოლ. პროცესთა კომპლექსი. *სერიცინის* დასარბილებლად ხამ ძაფს საპნიანსა და ცხიმიან ემულსიაში დებენ, ძაფი მეტ ჭიმვადობასა და სინაზეს იძენს, მცირდება მისი ხახუნის კოეფიციენტი და დაელექტროების უნარი. ამავე თვისებების მისანიჭებლად, აგრეთვე ცალკეული ელემენტარული ძაფების შესაწებებლად ხელოვნურ ბოჭკოს ზეთოვან-ჟელატინიან ან სხვა ემულსიაში გაახამებენ. ნაგრეხი ძაფის ასორტიმენტი და გრეხის მიმართულება იოლად რომ განსაზღვრონ, დალბობა-გახამებისას ძაფს ადვილად ჩამოსარეცხი საღებრებით აფერადებენ. შემდეგ შულოებს წურავენ, ასწორებენ და აშრობენ. გამშრალ ძაფს შულოებიდან კოჭაზე ან სხვა რომელიმე საფუთავზე გადაახვევენ. ამ პროცესს ხშირად უთავსებენ ძაფის წმენდას, რისთვისაც ძაფს ჭვრიტეში ატარებენ. რამდენიმე ძაფს დაგრეხის წინ აერთებენ საორფებელ ან საორფებელ-საგრეხ მანქანაზე დაბალი შეგრეხით. მაღალი *გრეხის* ფიქსაციისათვის ძაფს ორთქლით ამუშავებენ და შემდეგ ახვევენ სხვადასხვა სახის საფუთავზე. აბრეშუმს გრეხენ სპეც. საგრეხ მანქანაზე.

*ლიტ.*: Л и н д е В. В., О с и п о в П. А., Технология шелка, М., 1951.

*გ. მონიავა.*

**ᲐᲑᲠᲔᲨᲣᲛᲘᲡ ᲓᲘᲓᲘ ᲒᲖᲐ,** ტრანსკონტინენტური სავაჭრო-საქარავნო გზა, რ-იც ჩინეთს ხმელთაშუა და შავი ზღვების სანაპიროებთან აკავშირებდა. ამ გზით ვაჭრობას დასაბამი მიეცა ძვ. წ. II ს-ში. ა. დ. გ. იწყებოდა სიანში. ქ. დუნხუანიდან იგი ორ განშტოებად მიემართებოდა დასავლეთისაკენ. ორივე გზა — პირველი ლობნორის ტბის ჩრდილოეთით ქ. ტურფანის, მეორე კი იმავე ტბის სამხრეთით ქ. ხოტანისა და ქ. იარქენდის გავლით — ქ. კაშგარში იყრიდა თავს. აქედან ჩრდილოეთის გზა კასპიის ზღვით უკავშირდებოდა ამიერკავკასიას, გადაკვეთდა საქართველოს და ფასისიდან შავი ზღვით ბიზანტიონსა და რომს აღწევდა (იხ. *ამიერკავკასიის ძველი სავაჭრო-სატრანზიტო გზები*). მეორე გზა კაშგარიდან ბალხსა და ჩრდ. ირანზე გავლით შუამდინარეთისაკენ, იქიდან კი ხმელთაშუა ზღვის ნაპირებისაკენ მიემართებოდა. ა. დ. გ-ით უმთავრესად გაჰქონდათ მაღალხარისხოვანი ჩინ. აბრეშუმი, რ-ის მთავარი მომხმარებელი რომის წარჩინებულები იყვნენ. აბრეშუმის ექსპორტი რომში (შემდეგ ბიზანტიაში) ახლო აღმოსავლეთის დიდი სახელმწიფოების — პართიისა და მოგვიანებით სასანიანთა ირანის — შუამავლობით ხორციელდებოდა. ჩინ. აბრეშუმის შეტანა რომს ყოველწლიურად 100 ათასი სესტერციუსი უჯდებოდა. ჩინეთიდან შეჰქონდათ აგრეთვე ოქრო. ა. დ. გ-ის იმ მონაკვეთისათვის, რ-იც ახლო აღმოსავლეთზე გადიოდა, რომსა და ბიზანტიას საუკუნოვანი ომები ჰქონდათ ჯერ პართიასთან, შემდეგ სასანიანთა ირანთან (აღსანიშნავია, რომ ა. დ. გ-ის მარშრუტები პართიაში სახელმწ. საიდუმლოებად ითვლებოდა). VII—IX სს. ამ გზით შემოტანილი საქონლით ვაჭრობას არაბთა სახალიფო უწევდა კონტროლს. შემდეგ მასზე მონღოლებმა დაამყარეს მონოპოლია. ა. დ. გ-მ მნიშვნელობა დაკარგა XVII ს.



მიწურულში, როდესაც ევროპელებმა საბოლოოდ აითვისეს საოკეანო გზა აფრიკის შემოვლით. ა. დ. გ-მ ხელი შეუწყო ეკონ. და კულტ. ურთიერთობის განვითარებას აღმოსავლეთისა და დასავლეთის ქვეყნებს შორის. ამ გზით შევიდა ჩინეთში მინა. ფუფუნების საგნები, გავრცელდა ზოგიერთი კულტ. მცენარე, არაბ. ცხენი და სხვ., შეაღწია აგრეთვე რელიგ. და ფილოს. მიმდინარეობებმა (ბუდიზმი, მანიქეველობა, იუდაიზმი, ისლამი, ნესტორიანელობა).

*ლიტ.*: აბესაძე ნ., მეაბრეშუმეობა საქართველოში, თბ., 1957, გვ. 116—144; ნარკვევები მახლობელი აღმოსავლეთის ისტორიიდან (ფეოდალური ხანა), ვ. გაბაშვილის რედ., თბ., 1957, გვ. 30—36; Бартольд В. В., История культурной жизни Туркестана, Л., 1927; Васильев Л. С., Культурные и торговые связи ханьского Китая с народами Центральной и Средней Азии, «Вестник истории мировой культуры», 1958, № 5; Alley R., The old silk road, «China monthly review», 1953, v. 124, № 6; Herrmann A., Die alten Seidenstrassen zwischen China und Syrien, Abt. 1, B., 1910; Mell R., Der Seidenspinner, Wittenberg, 1955.

*ვ. ჩოჩიევი.*

**აბრეშუმის მრეწველობა,** საფეიქრო მრეწვ. დარგი. აწარმოებს აბრეშუმის ქსოვილსა და ძაფს ბუნებრივი აბრეშუმისა და ქიმ. (ვისკოზის, აცეტატის, კაპრონის, ნიტრონის, ლავსანის) ბოჭკოსაგან. პირველადს ნედლეულს თანამიმდევრობით ამუშავებენ ძაფსახვევ, სართავ, საგრეხ, საქსოვ და სამღებრო-გამოსაყვან წარმოებებში, რ-თა ერთობლიობა ქმნის ა. მ-ის სრულ საწარმოო ციკლს. რუსეთში ა. მ-ს საფუძველი პეტრე I-ის დროს ჩაეყარა. ოქტომბრის რევოლუციამდე ა. მ-ის საწარმოები თავმოყრილი იყო უმთავრესად ამიერკავკასიაში და ნაწილობრივ მოსკოვისა და ვლადიმირის გუბერნიებში. რუსეთის ა. მ-ის საწარმოო ბაზა სუსტი იყო. იგი ამუშავებდა ადგილ. აბრეშუმის პარკის დაახლ. 50%-ს, დანარჩენი გაჰქონდათ საზღვარგარეთ, იქიდან კი შემოჰქონდათ ა. მ-თვის საჭირო გრეჟის თითქმის 80% და მთელი ტექნოლ. მოწყობილობა. ომამდელი ხუთწლედების მანძილზე სსრკ-ში ჩატარდა არსებული წვრილი საწარმოების რეკონსტრუქცია, ამასთან სამარყანდში, ლენინაბადში, თბილისში, ქუთაისში, ნუხასა და ერევანში საკუთარი ნედლეულის ბაზაზე აშენდა ა. მ-ის მსხვილი საწარმოები. დიდი სამამულო ომის პერიოდში მსხვილი კომბინატები შეიქმნა ლენინაბადში, მარღილანსა (უზბეკ. სსრ) და ოშში (ყირგიზ. სსრ). ომის შემდგომ პერიოდში აღდგენილი, გაფართოებული და მოდერნიზებულია მსხვილი საწარმოები ოშში, მარღილანში, ლენინაბადში, ქუთაისში, რიგაში, ნუხაში, სტეფანაკერტში, კაუნასში, ტალინში, სამარყანდში, მოსკოვში. აშენდა ახალი საწარმოები ნარო-ფომინსკში, კალინინში, კიევში, დუშანბეში, ერევანში, ვიტებსკში, ბენდერიში, კრასნოიარსკში, ტაშკენტში, ზაპოროჟიეში და სხვ. სისტემატურად მაღლდება ა. მ-ის ავტომატიზაციის დ ონე. 1972 დასაწყისში სსრკ ა. მ-ის საწარმოებში ავტომ. საფეიქრო დაზგების ხვ. წონა ა. მ-ში არსებული საფეიქრო დაზგების საერთო რაოდენობის 74,7%-ს შეადგენდა. ომის შემდგომ წლებში ა. მ-ში განსაკუთრებით ფართოდ იყენებენ ქიმ. ბოჭკოებს. სსრკ აბრეშუმის ქსოვილების წარმოებით ერთ-ერთი მოწინავე სახელმწიფოა მსოფლიოში.

საქართველოში აბრეშუმის ქსოვილების წარმოება ცნობილია უძველესი დროიდან. XIX ს-მდე ჩვენში ფართოდ იყო გავრცელებული აბრეშუმის ძაფის ამოხვევის, დართვისა და ქსოვის კუსტ. წესი. ამოსახვევად გადარჩეულ პარკს მზეზე დაყრიდნენ ხოლმე, რომ შიგ ჭუპრი მოეკლათ. მერე მდუღარეში ჩაყრიდნენ ნაწილ-ნაწილ და ძაფს შულოებად ამოახვევდნენ საგანგებო ხელსაწყოზე („ელართაშე“, „ოგიდაშე“ — სამეგრელოში, „ოგვადო“ — გურიაში, „სამხელი“ „სამუხველი“ — იმერეთში); კახეთში სპეციალურ ჯარას „მანჯანიკს“ ხმარობდნენ. შულოებს ფირფიტაზე გადაახვევდნენ, ამოხვეულ ძაფს დაართავდნენ თითისტარზე, რომელსაც სიმძიმისათვის ბოლოზე ქვის კვირისტავი ჰქონდა წამოგებული. ცალწვერად დართულ ძაფს შემდეგ ისევ თითისტარზე ორწვერად ან სამწვერად შეძახავდნენ. საძახავი თითისტარი სართავზე უფრო წვრილი, გრძელი და თხელმუცლიანი იყო, კვირისტავი ზემოდან ეკეთა. დაძახულ ძაფს მუხლებზე შულოებად ამოახვევდნენ და დასარბილებლად და გასათეთრებლად ნაცარწყალში გამოხარშავდნენ. აბრეშუმისაგან საქსოვ დაზგაზე ქსოვდნენ თავთას, მერდინს, დარაიას; ჩხირებითა და ყაისნალებით — თავსაფრებს, წინდებს, ტოლაღებს, ქისებს, ხელთათმანებს, ბადეებს და სხვ.; ფირფიტებით — ჩახსაკრავებს, სახიან სარტყლებს, ყაითნებს, ჩაფარიშებს და ტანსაცმლის სხვა საოლველს. XIX ს. დასაწყისიდან თანდათან გაიზარდა აბრეშუმის ნედლეულის სასაქონლო წარმოება და მისი ექსპორტი დას. ევროპასა და რუსეთში. გლეხობამ ტრადიციული აბრეშუმის ქსოვილების დამზადებას თავი დაანება და მათ ნაცვლად შემოტანილი იაფი ფაბრიკატების მოხმარებაზე გადავიდა. ამან საბოლოოდ მოშალა აბრეშუმის ქსოვილების შინამრეწველობა საქართველოში. საბჭ. ხელისუფლების დამყარებამდე აბრეშუმის პარკი დასამუშავებლად გაჰქონდათ რუსეთში და ნაწილობრივ საზღვარგარეთ. საბჭ. საქართველოში შეიქმნა ა. მ-ის უახლესი ტექნიკით აღჭურვილი მსხვილი საწარმოები: აბრეშუმსაქსოვი და ჟაკარდის ფ-კები თბილისში, აბრეშუმის კომბინატი ქუთაისში, აბრეშუმსახვევი ფ-კა სამტრედიაში, ხაოიანი ქსოვილების საქსოვი ფ-კები თბილისში, ცხაკაიაში, კულაშსა და სოხუმში, აბრეშუმსახვევ-საგრეხი ფ-კები თელავში, მახარაძესა და წულუკიძეში. ამჟამად საქ. სსრ ბუნებრივი აბრეშუმის ერთ-ერთი ძირითადი მწარმოებელია სსრ კავშირში. 50-იანი წწ-იდან მოყოლებული რესპ. ა. მ-ში ფართოდ იყენებენ ქიმ. ბოჭკოს. მოსახლ. ერთ სულზე აბრეშუმის ქსოვილების წარმოების მხრივ საქართველო IV ადგილზეა სსრკ-ში.

საზღვარგარეთ ა. მ. ყველაზე მეტად განვითარებულია პოლონეთში, ჩეხოსლოვაკიაში, უნგრეთში, ჩინეთში, აშშ-ში, იაპონიაში, ინგლისში, საფრანგეთში, აგრეთვე გფრ-სა და იტალიაში.

*ს. გამყრელიძე. ნ. აბესაძე.*

**აბრეშუმის პარკი,** წვრილი ბოჭკოს ნახვევი, რ-საც *აბრეშუმის ჭია* იკეთებს გარშემო ჭუპრად გადაქცევამდე. პარკს ჭია ახვევს აბრეშუმის ძაფისაგან, რ-საც გამოყოფს აბრეშუმის გამომყოფი ჯირკვლებიდან. პარკის ახვევას ჭია სამ დღეღამეს უნდება. ამ ხნის განმავლობაში გამოყოფს 1500 მეტრამდე ძაფს. ა. პ. შეიძლება იყოს ყვითელი, თეთრი, მომწვანო, ვარდისფერი; ფორმის მიხედვით — მრგვალი, ოვალური, წელიანი, თავწვეტიანი. ფორმაცა და ფერიც დამოკიდებულია აბრეშუმის ჭიის ჯიშზე (იხ. სტ. *მეაბრეშუმეობა*). ხარისხობრივად ა. პ. სამი კატეგორიისაა: ხარისხობრივი ნარჟვი (რჩეული, პირველი, მეორე და მესამე ხარისხისა), წუნი და შავი ჩხარი.

*ლიტ.* იხ. სტ-თან აბრეშუმი.

*ი. დოლიძე.*

**აბრეშუმის პარკის ამოხვევა,** *აბრეშუმის ხამი ძაფის* მიღების ტექნოლ. პროცესი. სიდიდის, გარსის სიმკვრივის, ფერისა და სისუფთავის მიხედვით დახარისხებულ პარკს ხარშავენ და სპეც. ჯაგრისით სცლიან გარსის ზედა ფენას; შემდეგ გადააქვთ ძაფსაღებ აუზში, ძაფებს უძებნიან წვერს და თვითწამღებებს გააწყობენ (3—10 და მეტი წვერი ერთად), გასაწურავად, გასასუფთავებლად და დასამრგვალებლად გრეხილში გაატარებენ და ჯარაზე შულოებად გადაახვევენ. ა. პ. ა-ს 4 ათ. წელზე მეტი ხნის ისტორია აქვს. დიდხანს იგი პრიმიტ. წესით სრულდებოდა. XIX ს. დასაწყისში იტალ. ბატალიმ შექმნა პირველი მექან. აბრეშუმსახვევი დაზგა. ამავე საუკ. 80-იან წლებში ფრანგმა ე. სერელმა ავტომ. ძაფსაღები დაზგა გამოიგონა. სსრკ-ში მექან. აბრეშუმსახვევი დაზგა („კმს“-10) პირველად თბილ. 26 კომისრის სახ. ქ-ნამ დაამზადა და მოამარაგა საბჭ. კავშირის ყველა ძაფსაღები ფ-კა. მექან. ძაფსახვევ დაზგაზე ა. პ. ა-ის ზოგი პროცესი ხელით სრულდება. ამჟამად შექმნილია ავტომ. ძაფსაღები მანქანებიც.

*ლიტ.*: Рубинов Э. Б., Усенко В. А., Ибрагимов С. С., Учение о шелке и кокономотание, М., 1966.

*ი. დოლიძე.*

**აბრეშუმის პეპელა,** იხ. *თუთის აბრეშუმხვევია.*

**აბრეშუმის რთვა,** მეაბრეშუმეობის და აბრეშუმის მრეწვ. ყველა დარგის ბოჭკოვანი ნარჩენებისაგან (წუნდებული პარკი, შავი ჩხარი, ყაჭი, ძაფის ნაწეწი და სხვ.) აბრეშუმის ნართის მიღების ტექნოლ. პროცესი. ნედლეულს სპეც. მანქანებით აცლიან *ჭუპრს,* სხვადასხვა მინარევსა და მტვერს; შემდეგ ჭუჭყისა და სერიცინის მოსაშორებლად ხარშავენ სოდიანსა და საპნიან წყალში. გამოხარშული აბრეშუმის მასას წურავენ ცენტრიფუგაში, აშრობენ კამერაში და ჩეჩენ სპეც. მანქანებით. ჩეჩის დროს ნედლეულის გრძელი ძაფები წყდება. მათ აშტაპელებენ და ბოჭკოებს ანაწილებენ სიგრძის მიხედვით (საშუალოდ 150—250 *მმ*). დაჩეჩილი ნედლეული 3—4-ჯერ დაივარცხნება მრგვალსავარცხლებიან მანქანებზე და ბოჭკოები პარალელურად დალაგდება; მათგან გამოვარცხნილ ყველაზე მოკლე ბოჭკოებს დაბალი ნომრის ნართად გადაამუშავებენ. ძირითადი ნედლეული გადააქვთ სალენტე მანქანაზე, სადაც ბოჭკოები ერთიმეორეს შეევარცხნება და მიიღება ლენტები. საფთილე მანქანაზე ლენტების მრავალჯერადი შეერთებითა და გაწელვით მიღებულ მსუბუქად შეგრეხილ ფთილას სპეც. მანქანებზე დართვა-დაგრეხის შემდეგ

აბრეშუმის ქსოვილების წარმოება მოკავშირე რესპუბლიკებში (1971)

| მოკავშირე რესპუბლიკები | აბრეშუმის ქსოვილების წარმოება: სულ (მლნ. გრძ. *მ*) | აბრეშუმის ქსოვილების წარმოება: მოსახლეობის ერთ სულზე (გრძ. *მ*) | ხვ. წონა აბრეშუმის ქსოვილების საკავშირო წარმოებაში (%) |
|---|---|---|---|
| რსფსრ | 893 | 6,8 | 70,2 |
| უკრაინის სსრ | 106 | 2,2 | 8,3 |
| ბელორუსიის სსრ | 19,8 | 2,2 | 1,6 |
| უზბეკეთის სსრ | 59,7 | 4,8 | 4,7 |
| საქართველოს სსრ | 40,3 | 8,4 | 3,2 |
| აზერბაიჯანის სსრ | 20,0 | 3,8 | 1,5 |
| ლიტვის სსრ | 27,0 | 8,4 | 2,1 |
| მოლდავეთის სსრ | 18,8 | 5,1 | 1,5 |
| ლატვიის სსრ | 12,2 | 5,1 | 0,9 |
| ყირგიზეთის სსრ | 8,8 | 2,8 | 0,7 |
| ტაჯიკეთის სსრ | 44,5 | 14,4 | 3,5 |
| სომხეთის სსრ | 13,0 | 5,0 | 1,0 |
| თურქმენეთის სსრ | 5,4 | 2,4 | 0,4 |

**აბრეშუმის მრეწველობა**

**აბრეშუმის ქსოვილების წარმოება სსრ კავშირში**

(მლნ, გრძ. მ)

| | | |
|---|---|---|
| 1940 წ. | — | 77,3 |
| 1950 წ. | — | 129,6 |
| 1960 წ. | — | 809,7 |
| 1973 წ. | — | 1385,1 |

**აბრეშუმის ქსოვილის წარმოება საქ. სსრ-ში**

(მლნ. გრძ. მ)

| | | |
|---|---|---|
| 1928 წ. | — | 0,1 |
| 1940 წ. | — | 5,3 |
| 1950 წ. | — | 7,2 |
| 1960 წ. | — | 19,4 |
| 1973 წ. | — | 38,8 |




აბრეშუმის პარკი. აბრეშუმის პარკის ფორმები: 1— მრგვალი; 2 — ოვალური; 3—წელიანი; 4—თავწვეტიანი.

ბუსუსებს შეატრუსავენ, ნამწვს აცლიან და ძაფს შულღებად ან კოჭაზე ახვევენ.

*ლიტ.*: Усенко В. А., Забелоцкий Л. М., Шелкопрядение, М., 1961.
*ს. ამაშუკელი.*

**აბრეშუმის ქსოვილი,** ბუნებრივი აბრეშუმის ან ქიმ. (ვისკოზური და სინთეზური) ბოჭკოს ძაფისაგან დამზადებული ქსოვილი. დანიშნულების მიხედვით შეიძლება იყოს ტექნიკური, საპარაშუტო, საწისქვილე (საცრებისათვის), სატანსაცმლე, სასარჩულე, საქოლგე, საფეხსაცმლე, საბაღდადე, გასაწყობი და სხვ. ბუნებრივი ა. ქ. ნაზი და ჰიგიენურია. ნაკლებად იჭმუჭნება. ცალკე ჯგუფს შეადგენს ბუნებრივი აბრეშუმისაგან მიღებული კრეპის ქსოვილები: კრეპდეშინი, კრეპჟორჟეტი, კრეპსატენი და სხვ. ვისკოზური ქსოვილები ადვილად იჭმუჭნება და ნაკლებჰიგროსკოპიულია. სინთეზური ქსოვილები (კაპრონი, დედერონი და სხვ.) ძალიან გამძლეა, არ იჭმუჭნება, მაგრამ მეტად დაბალი ჰიგროსკოპიულობით ხასიათდება. არის აგრეთვე ხაოიანი აბრეშუმის ქსოვილები: ხავერდი, პლუში და სხვ. (იხ. *ხაოიანი ქსოვილები*). საქ. სსრ-ში 1973 წ., 39,5 მლნ. გრძ. *მ.* ა. ქ. (კრეპდეშინი, კრეპჟორჟეტი, შორენა, თბილისური და სხვ.) დამზადდა. საქართველოში ა. ქ-ს (დარაიას, თავთას და მრავალ სხვას) უძველესი დროიდან ამზადებდნენ. იხ. აგრეთვე *აბრეშუმის მრეწველობა.*
*ა. მიქელაძე.*


აბრეშუმის ჭია.

**აბრეშუმის ჭია,** *თუთის აბრეშუმხვევიას* (აბრეშუმის პეპლის) *ლარვა* (მატლი). ზრდის დასრულებამდე ა. ჭ. 4-ჯერ იცვლის კანს, აქვს 5 ასაკი. გამოჩეკიდან ზრდის დასრულებამდე წონაში 10000-ჯერ მატულობს, სიგრძეში — 20-ჯერ (4 *მმ*-იდან 80 *მმ*-მდე). თუთის აბრეშუმხვევიას განვითარების ციკლში მხოლოდ ა. ჭ. ღებულობს საკვებს. ლარვის ფაზა 28—35 დღეს გრძელდება. ამ ვადის შემცირება შეიძლება კვებისა და ტემპ-რის საგანგებო რეჟიმის შექმნით. იხ. აგრეთვე *აბრეშუმის პარკი* და *მეაბრეშუმეობა.*
*ვ. ლობჟანიძე.*

**აბრეშუმის ჭიის გამოკვება,** ხდება სპეც. *საჭიეში* ან დროებით გამოყოფილ შენობაში. გამოკვებას წინ უძღვის სპეც. შენობაში, ინკუბატორში, *გრენის* გამოცოცხლება. ინკუბატორიდან აბრეშუმის ჭია საჭიეში გადაჰყავთ და საგანგებო თაროებზე — ლასტებზე ათავსებენ. გამოკვება 28—35 დღეს გრძელდება, განსაკუთრებული ყურადღება ექცევა ჭიის პირველ სამ ასაკს. პირველი ორი ასაკის ჭიას კვებავენ ინკუბატორთან არსებულ დამხმარე შენობაში, სადაც სათანადო პირობებია შექმნილი. ამის შემდეგ ჭიას მეაბრეშუმეებს ურიგებენ. გამოკვების ხანგრძლივობა საგანგებო კვებისა და ტემპ. რეჟიმის პირობებში შეიძლება 21—22 დღემდე დავიყვანოთ. სანაშენე გამოკვებისათვის რეკომენდებულია ტემპ-რისა და ჰაერის შეფარდებითი ტენიანობის შემდეგი რეჟიმი: I—III ასაკში 25—26°C და 65—75%; IV—V ასაკში 22—23°C და 65—75%, ხოლო პარკის ახვევის დროს 24—25°C და 60—70%. სანაშენე გამოკვების ხანგრძლივობა 26—30 დღეა. გამოკვების განმსაზღვრელი ერთ-ერთი ძირითადი ფაქტორია საკვები, მისი რაოდენობა და ხარისხი. ერთი კოლოფი აბრეშუმის ჭიის გამოსაკვებად საჭიროა 1000 *კგ*-მდე თუთის ფოთოლი: I ასაკში 10 *კგ*-მდე, II—20 *კგ*-მდე, III — 70 *კგ*-მდე, IV — 180 *კგ*-მდე, V — 720 *კგ*-მდე. ფოთოლს მეტწილად საღამოს იმარაგებენ და გრილად ინახავენ. პირველი ორი ასაკის ჭიისათვის საჭიროა ცილით მდიდარი ყლორტის ნორჩი ფოთოლი. I—II ასაკის ჭიას დაჭრილ ფოთოლს აძლევენ, III ასაკისას — წვრილ ყლორტს, IV ასაკისას — ყლორტსა და შეფოთლილ პატარა ტოტს, V ასაკისას — შეფოთლილ ტოტს. პირველი სამი ასაკის ჭიას დღე-ღამეში 10—12-ჯერ კვებავენ (აქედან 2—4-ჯერ ღამით), IV ასაკისას — 6—8-ჯერ, V ასაკისას — 4—5-ჯერ. გამოსაკვებ თაროზე გროვდება ნაძირი: საკვების ნარჩენები, ექსკრემენტი და დაღუპული ჭია. I ასაკში ჭიას ნაძირს არ აცლიან, II ასაკში 2-ჯერ აცლიან, III ასაკიდან კი — ყოველ მესამე დღეს. ნაძირის გამოსუფთავებისას ნახვრეტებიან გადასაყვან ქაღალდს იყენებენ. გამოკვების დროა ადრე გაზაფხული, ზაფხული და შემოდგომა.

*ლიტ.*: გოგელია ე., კვარაცხელია ლ., ღვინეფაძე შ., მეაბრეშუმეობა, თბ., 1961. *ვ. ლობჟანიძე.*

**აბრეშუმის ხამი ძაფი,** ერთად ამოხვეული და *სერიცინით* შეერთებულ-შეწებებული რამდენიმე აბრეშუმის პარკის ძაფი. ძაფის გამოსავლიანობა დამოკიდებულია პარკის ხარისხსა და ტექნოლ. პროცესზე. ხარისხს ადგენენ ძაფსალები ფ-კის ლაბორატორიებში იმისდა მიხედვით, ძაფი სუფთაა, იოლი გადასახვევია, თანაბარი სისხოსია თუ არა და ა. შ. სხვა საფეიქრო ბოჭკოებთან შედარებით ა. ხ. ძ. არათანაბარი სისხოსია — სტანდარტით გათვალისწინებულია 3,23; 2,33; 1,89; 1,79; 1,55; 1,22 და 1,0 *ტექსი*. ა. ხ. ძ-გან მზადდება საფეიქრო და სატრიკოტაჟო ნაწარმი, საკერავი და ქირურგ. ძაფი, საიზოლაციო მასალა და სხვ.

*ლიტ.*: Рубинов Э. Б., Усенко В. А., Ибрагимов С. С., Учение о шелке и кокономотание, М., 1966.
*ი. დოლიძე.*

**აბრეშუმხვევიასებრნი** (Bombycidae), მწერების ოჯახი *ქერცლფრთიანების* ანუ პეპლების რიგისა. სხეული შედარებით მასიური აქვთ, პირის აპარატი — რუდიმენტული, ულვაშები — სავარცხლისებრი, წინა ფრთების გარეთა კიდე — ამონაკვთული, ბოლოები — ნამგლისებრი. მატლის სხეულის წინა ნაწილი ვიწროა; მუცლის მერვე სეგმენტზე აქვს მოკლე, ქაცვისებრი გამონაზარდი. ა-თა ოჯახი 20-მდე გვარს აერთიანებს. უმრავლესობა ტროპ. ქვეყნებში ბინადრობს. სსრკ-ში, კერძოდ საქართველოში, მოშენებულია *თუთის აბრეშუმხვევია.*


ა. ი. აბრიკოსოვი.

**აბრიკოსოვი** ალექსი ივანეს ძე [6 (18). I. 1875 — 9. IV. 1955], საბჭ. პათოლოგანატომი. სსრკ მეცნ. აკადემიისა (1939) და სსრკ მედიც. მეცნ. აკად. (1944) აკადემიკოსი, სოციალ. შრომის გმირი (1945). სკკპ წევრი 1939-იდან. 1899 დაამთავრა მოსკ. უნ-ტი, 1920—53 მოსკ. უნ-ტის სამედ. ფაკ-ტის (1930-იდან მოსკ. I სამედ. ინ-ტი) პროფესორი. 1944—51 სსრკ მედ. მეცნ. აკად. ნორმალური და პათომორფოლ. ინ-ტის დირექტორი. მოსკ. პათოლოგთა საზ-ბის ორგანიზატორი და საპატიო თავ-რე (1938-იდან). შეისწავლა ფილტვის ტუბერკულოზის საწყის სტადიაზე ფილტვებში მომხდარი მორფოლ. ცვლილებები, აღმოაჩინა კუნთოვანი სიმსივნის ახალი სახეობა — მიობლასტომიომა („აბრიკოსოვის სიმსივნე"), მოგვცა ქსოვილის ალერგიული რეაქციების მორფოლ. დახასიათება და სხვ. პოლონეთის მეცნ. აკად. წ.-კორ., სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1942), დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენითა და შრომის წითელი დროშის ორდენით.

*თხზ.*: Основы общей патологической анатомии, 9 изд., М., 1949; Основы частной патологической анатомии, 4 изд., М., 1950.

*ლიტ.*: Струков А. И., Академик Алексей Иванович Абрикосов. Библиография, М., 1951.


ა. ლ. აბრიკოსოვი.

**აბრიკოსოვი** ანდრია ლევის ძე [1(14). XI. 1906—21. X. 1973], რუსი საბჭ. მსახიობი, სსრკ სახ. არტისტი (1968). სკკპ წევრი 1950-იდან. სასცენო მოღვაწეობა დაიწყო 1926. რეალისტური თეატრის მსახიობია (მოსკოვი, 1931—37), 1938-იდან გამოდის ვახტანგოვის სახ. თეატრის სცენაზე. როლები: გრომოვი (პოგოდინის „არისტოკრატები"), სემიონკოტკო (კატაევის „მშრომელი ხალხის შვილი ვარ"), ოგნევი (კორნეიჩუკის „ფრონტი"), ეგნატე გორდეევი (გორკის „თომა გორდეევის" მიხედვით). კინოში განასახიერა გრიგოლ მელეხოვის („წყნარი დონი", შოლოხოვის მიხედვით, 1931), პავლე კუგანოვის („პარტიული ბილეთი", 1936), გავრილა ოლექსიჩის („ალექსანდრე ნეველი", 1938; სახელმწ. პრემია, 1941), სტეფანე რაზინის („სტეფანე რაზინი", 1939), ილია მურომეცის („ილია მურომეცი", 1956) და სხვ. როლები. დაჯილდოებულია 2 ორდენითა და მედლებით.

**აბრისი** (გერმ. Abriß — ნახაზი, გეგმა), საგნის მოხაზულობა: 1. სარეპროდუქციო *ლითოგრაფიაში* — დედნის გამოსახულების კონტური, რ-საც ტუშით შემოხაზავენ გამჭვირვალე მასალაზე (კალკზე, პელურის ქაღალდზე და სხვ.) და შემდეგ ლითოგრ. ქვაზე გადაიტანენ; 2. გეოდეზიაში — დამხმარე სქემატური ნახაზი, ადგენენ ველზე აგეგმვის დროს. ა-ზე გადააქვთ წვლილადების ზომა, ზოგჯერ პირობითი აღნიშვნებიც.

**აბროგაცია** (ლათ. Abrogatio — გაუქმება), მოძველებული კანონის გაუქმება. ტერმინი ნასესხებია რომის სამართლიდან. მოძველებული კანონის ნაწილობრივ გაუქმებას დეროგაცია ეწოდება.

**აბროსიმოვი** პავლე ვასილის ძე [14(27). XII. 1900 — 21. III. 1961], რუსი საბჭ. არქიტექტორი. სკკპ წევრი 1944-იდან. სსრკ მშენებლობისა და არქიტ. აკად. ნამდვილი წევრი (1956). სსრკ არქიტ. კავშ. პასუხისმგებელი მდივანი (1955—61), საერთაშ. არქიტ. კავშ. აღმასკომის წევრი (1957). სწავლობდა ლენინგრ. სამხატვრო აკადემიაში (1923—1928). მისი თანაავტორობით დაპროექტებულია საცხოვრ. სახლი ლენინგრადში რევ. მოედანზე (1928—32), უკრ. სსრ მინისტრთა საბჭოს სახლი კიევში (1934—38), მოსკ. უნ-ტის მაღლივი შენობა (1949—53; სსრკ სახელმწ. პრემია, 1949). დაჯილდოებულია ორი ორდენითა და მედლებით.

**აბრსკილი,** „*ამირანიანის*" აფხაზური ვარიანტის გმირი. ა. უმანკოდ ჩაისახა, ამირანივით თავისუფლებისათვის იბრძოდა, თავი ღვთის სწორად მიაჩნდა. ღმერთმა დასაჯა და ჭილოუს მღვიმეში ბოძს მიაჯაჭვა. ა-ის თქმულება პირველად ა. იოაკიმოვმა ჩაიწერა (გაზ. „კავკაზი", 1873, № 66). ნ. მარის აზრით, „ა." „მზის შვილს" უნდა ნიშნავდეს (აფხ. ამირ-აბირ — მზე და მეგრ.-ჭან. სკილ-სკირ — შვილი), მ. ჩიქოვანი „ამბრის შვილად" თარგმნის (ამბრი „ამირანიანის" პერსონაჟია), შ. სალაყაია კი „ქვის შვილად" მიიჩნევს (აფხ. აბრა — ქვა).

*ლიტ.*: Салакая Ш. Х., Абхазский народный героический эпос, Тб., 1966.
*მ. ჩიქოვანი.*

**აბრსკილის მღვიმე,** კარსტული მღვიმე აფხ. ასსრ ოჩამჩირის რ-ნში, მდ. მოქვის აუზში, კოდორის ქედის სამხრ. მთისწინეთში. წარმოქმნილია ნეოგენური ასაკის კირქვებში. მღვიმის შესასვლელი დაშორებულია სოფ. *ოტაფს* 1,5 *კმ*; ზ. დ. 260 *მ*. მღვიმიდან გამოედინება მდ. აჩყითიზგო, რ-იც ერთვის მდ. ოტაფს, მდ. მოქვის მარჯვ. შენაკადს. ა. მ. 2 *კმ* სიგრძის მიწისქვეშა ხეობაა. აქ მრავალი *მეანდრი* და რამდენიმე ვრცელი დარბაზია (სიმაღლე 40 *მ*-მდე). დარბაზებში სტალაქტიტები, სტალაგმიტები, სვეტები, ფარდები და კირქვული ნალვენთების მრავალი სხვა ფორმაა. სილამაზით ცნობილია „ფარდებიანი დარბაზი", „მეანდრის დარბაზი", „აბრსკილის დარბაზი", სადაც გადმოცემით ვეება სტალაქტიტზე ლეგენდარული *აბრსკილი* იყო მიჯაჭვული. გვირაბის სიღრმეში მრავალი განშ-


აბრსკილის მღვიმე. ნეკნისებრი სტალაქტიტები.

ტოებაა. გვირაბისა და ამ განშტოებათა საერთო სიგრძე 3 *კმ*-მდეა. ზოგ დარბაზში დალექილია თიხის შრეები, შესასვლელიდან 360 *მ* მანძილზე იპოვეს მღვიმის დათვის ძვლები, მ. შ. თავის ქალა.

*ლიტ.*: მარუაშვილი ლ., დასავლეთ საქართველოს კარსტული ზოლის გეოგრაფიული და სპელეოლოგიური დახასიათების ცდა, «საქართველოს მღვიმეები და გამოქვაბულები», 1963, ტ. 1.

**აბრუი,** ქვემო სოღდის (თანამედროვე ბუხარის ოლქი) აჯანყებული უღარიბესი მოსახლ. მეთაური VI ს. 80-იანი წწ. იბრძოდა მიწათმფლობელი და სავაჭრო არისტოკრ. წინააღმდეგ, დაიპყრო ფაიქენდი და იქ მმართველობის მკაცრი წესები შემოიღო. ბევრი დეჰყანი (აქ — დიდი ფეოდალი) და მდიდარი ვაჭარი შვიდმდინარეთში თურქთა მმართველ ყარა-ჩურინთან გაიქცა დახმარების სათხოვნელად. დაახლ. 585 ყარა-ჩურინი სასტიკად გაუსწორდა აჯანყებულებს. ა. სიკვდილით დასაჯეს.

**აბრუპტივი** (ლათ. abruptus — მოწყვეტილი), ხშული თანხმოვანი, რ-ის წარმოთქმისას პირის ღრუს ხშვასთან ერთად იხშვება სახმო სიმები ხორხში. ასეთია, მაგ., ქართ. პ, ტ, კ, წ, ჭ, ყ. წინათ „ა-ის“ ნაცვლად იხმარებოდა ტერმინები „მკვეთრები“ და „კავკასიური თანხმოვნები“.

**აბრუცი** (Abruzzi), ოლქი ცენტრ. იტალიაში. ფართ. 10.794 *კმ*²; მოსახლ. 1201,5 ათ. კაცი (1970). ადმინისტრაციულად იყოფა ლ'აკვილის, კიეტის, პესკარისა და ტერამოს პროვინციებად, ადმ. ც.—ქ. პესკარა. ოლქის დიდი ნაწილი უკავია აბრუცის აპენინებს (სიმაღლე 2914 *მ*-მდე) და მთისწინეთს (500—600 *მ*), აღმ-ით—ადრიატიკის ზღვის სანაპირო ზოლს. ჰავა და მცენარეულობა ხმელთაშუა ზღვის ტიპისაა. ა. აგრარული ოლქია, დამუშავებულია მისი ფართ. 50%. ძირითადად მოჰყავთ მარცვლეული კულტურები: ხორბალი, სიმინდი, შვრია, აგრეთვე შაქრის ჭარხალი და კარტოფილი. მისდევენ სუბტროპ. მებაღეობა-მეხილეობას (ზეთისხილი, ციტრუსები და სხვ.), მევენახეობას, მეცხვარეობას, თევზჭერას. არის ღვინის, ზეითუნის ზეთის, თამბაქოს, ქიმ. (ქ. ბუსი) და მანქანათმშ. (ქ. პესკარა) საწარმოები. ელექტროენერგიის წარმოება. განვითარებულია ალპინიზმი და ტურიზმი.

**აბრუცის აპენინები** (იტალ. Appennino Abruzzese, ლათ. abruptus — ციცაბო), მთები იტალიაში, აპენინის ქედის ყველაზე მაღალი და განიერი ნაწილი. შედგება რამდენიმე მასივისაგან: გრან-სასო დ'იტალია (მწვ. კორნო, 2914 *მ*), მაელა (მწვ. მონტე-ამარო, 2795 *მ*) და სხვ. სიგრძე 100 *კმ*. აგებულია უმთავრესად კირქვებით. განვითარებულია კარსტი. ფერდობები ციცაბოა, დანაწევრებულია ღრმა ხეობებით. შეიმჩნევა მეოთხეული გამყინვარების მკაფიო ნიშნები. ფერდობებზე დაბალი ბუჩქნარია. აქ გაშენებულია ეროვნ. პარკი „აბრუცი“. ა. ა-ს კვეთს ტრანსაპენინის რკინიგზა.

**აბსალამოვი** აბდურაჰმან საფის ძე (დ. 28. XII. 1911), თათარი საბჭ. მწერალი. სკკპ წევრი 1943-იდან. დაამთავრა მოსკ. მ. გორკის სახ. ლიტ-რის ინ-ტი (1940). სსრკ უმაღლესი საბჭოს VI მოწვევის დეპუტატი. ავტორია მოთხრ. კრებულისა „ბედნიერების მზე“ (1941), მოთხრ. „თეთრი ღამეები“ (1947), რომანებისა „ოქროს ვარსკვლავი“ (1949), „ღაზინური“ (1953), „ჩაუქრობელი ცეცხლი“ (1958), „მარადიული ადამიანი“ (1960), „თეთრი ყვავილები“ (1965) და სხვ. დაჯილდოებულია ლენინის ორდენითა და 2 სხვა ორდენით.

**აბსენთი** (ფრანგ. absinthe<ბერძნ. apsinthion — აბზინდა), მოყვითალო-მომწვანო ფერის ალკოჰოლიანი სასმელი, *აბზინდის* ნაყენი. შეიცავს ეთილის სპირტსა და სხვადასხვა არომატულ ნივთიერებას. სვამენ წყალში გაზავებულს. ამზადებდნენ მეტწილად საფრანგეთში. ადამიანის ჯანმრთელობაზე მავნე ზემოქმედების გამო მისი წარმოება აიკრძალა.

**აბსენტეიზმი** (ლათ. absentia — დაუსწრებლობა), თავის არიდება წარმომადგენლობითი ორგანოს ან თანამდებობის პირის არჩევნებში მონაწილეობისაგან. დამახასიათებელია ბურჟ. ქვეყნებისათვის, გამოხატავს მოსახლ. ფართო მასების პროტესტს არსებული რეჟიმის ან არჩევნების ანტიდემოკრ. სისტემის წინააღმდეგ და ქვეყანაში შექმნილი პოლიტ. ვითარებით გამოწვეულ უკმაყოფილებას. ა-ის თავიდან ასაცილებლად ბევრ ბურჟ. ქვეყანაში (იტალია, ბელგია, საბერძნეთი, ავსტრია და სხვ.) არჩევნებში მონაწილეობა სავალდებულოა. ამ მოვალეობის შეუსრულებლობას მოსდევს ჯარიმა, ზოგჯერ კი — თავისუფლების აღკვეთა. ა-ს უწოდებენ აგრეთვე სისტემატურ გამოუცხადებლობას კრებებზე, კოლეგიური ორგანოების სხდომებზე და ა. შ.

**აბსენტეიზმი** მიწათმოქმედებაში, მიწათმფლობელობის ისეთი ფორმა, როდესაც მიწა, როგორც წარმოების პირობა, გამოცალკევებულია მიწათმფლობელისაგან. მიწის მესაკუთრე არ მონაწილეობს წარმოების პროცესში, მაგრამ ღებულობს არაშრომითს ფულად შემოსავალს, მოგებასა და რენტას. ა. გაჩნდა ფეოდალიზმის დაშლისა და კაპიტალისტურ ურთიერთობათა აღმოცენების ხანაში. განსაკუთრებული სოც.-ეკონ. მნიშვნელობა შეიძინა იმპერიალიზმის ეპოქაში. აშშ-ში აბსენტეისტების მიერ გაცემული მიწა იჯარით გაცემული მთელი მიწის ფართობის 2/3-ს შეადგენს. 1963 აბსენტეისტებზე მოდიოდა მთელი საიჯარო ქირის 69%. ა-ს ღრმად აქვს გადგმული ფესვები აზიის, აფრ. და ლათ. ამერ. ქვეყნებში, სადაც ის ორგანულად არის დაკავშირებული სოფ. მეურნეობაში არსებულ ფეოდ. და ნახევრად ფეოდ. ურთიერთობებთან. ლათ. ამერ. ზოგ ქვეყანაში მსხვილ მიწათმფლობელთა 90% აბსენტეისტია. ამ ქვეყნების კომუნისტური და მუშათა პარტიების აგრარულ პროგრამებში აბსენტეისტების მიწის ექსპროპრიაცია ერთ-ერთ უმნიშვნელოვანეს ამოცანადაა დასახული.

**აბსოლუტი** (ლათ. absolutus — სრული, თავისთავადი, შეუზღუდველი), მარადიული, განუსაზღვრელი და განუპირობებელი საფუძველი ყოველივესი. ტრად. მეტაფიზ. ფილოსოფიის ძირითადი ცნება. იდეალ. ფილოსოფიასა და რელიგიაში ა. ღმერთთან არის გაიგივებული. დიალექტ. მატერიალიზმის მიხედვით, ა. შეიძლება იყოს მხოლოდ თვითმოძრავი მატერია.

**აბსოლუტი** გეგმილურ გეომეტრიაში, იხ. სტ. *გეგმილური გეომეტრია*.

**აბსოლუტივი,** ზმნის უცვლელი ფორმა. ზმნური კატეგორიებიდან მოეპოვება ასპექტი და გვარი, სინტაქსურიდან — მართვა. წინადადებაში გამოხატავს გარემოებას, გადმოსცემს ძირითადი მოქმედების დამატებითს პროცესს. დასტურდება გერმანიკულ, რომანულ, სლავურ ენებში. მაგ., „…Змея, сухим бурьяном шелестя, сверкая желтою спиной… Браздя рассыпчатый песок, скользила бережно“. ა. გავრცელებულია კავკ. ენებში (აფხაზური, ხუნძური, უდიური და სხვ.) და აკისრია დამოკიდებული წინადადების როლი. ქართ. ენას ეს გრამატ. ფორმა არა აქვს; კონსტრუქციებში ა. გამოიხატება ზმნის პირიან ფორმაზე „რა“ კავშირის დართვით. მაგ., „მაშინ ლხინი ამო არის, რა გარდიხდის კაცი ჭირსა“.

**აბსოლუტიზმი,** აბსოლუტური მონარქია, ფეოდ. სახელმწიფოს უკანასკნელი ფორმა. წარმოიშვა ფეოდალიზმის დაშლისა და კაპიტალ. ურთიერთობათა ჩასახვის პერიოდში. ა-ის დროს საკანონმდებლო და აღმასრ. ხელისუფლების ერთადერთი მატარებელია სახელმწიფოს მეთაური — მონარქი. მონარქი „სცემს კანონებს, ნიშნავს მოხელეებს, კრებს და ხარჯავს ხალხის ფულს ისე, რომ ხალხი არავითარ მონაწილეობას არ იღებს კანონმდებლობასა და მართვა-გამგეობის კონტროლში“ (ლენინი ვ. ი., თხზ., გამოც. მე-4, ტ. 4, გვ. 319). ა-თვის დამახასიათებელია მაქს. (ფეოდალიზმის პირობებში) სახელმწ. ცენტრალიზაცია (ბიუროკრ. აპარატის ფართო ქსელი, მრავალრიცხოვანი მუდმივი არმია, პოლიცია). ა. თავისი არსით ფეოდ. კლასის დიქტატურის ფორმაა. ბურჟუაზია ამ დროს ჯერ კიდევ არ არის მზად ძალაუფლების ხელში ჩასაგდებად, მაგრამ ეკონომიკურად უკვე იმდენად ძლიერია, რომ უპირისპირდება ფეოდ. კლასს. სახელმწიფო სარგებლობს ამ ორ კლასს შორის არსებული წინააღმდეგობით და აღწევს ერთგვარ დამოუკიდებლობას გაბატონებული თავადაზნაურობისაგან, თუმცა ძირითადად მაინც ფეოდ. კლასის ინტერესებს ემსახურება, ცდილობს გამოვიდეს ფეოდ. კლასსა და ბურჟუაზიას შორის ერთგვარი „მომრიგებლის“ როლში. ა. თავის ძირითად ფუნქციას — ანტიფეოდ. ძალების დათრგუნვას — ორი გზით ახორციელებს: ახშობს მასობრივ სახალხო გამოსვლებს და ცდილობს ბურჟუაზია გადაიბიროს, ჩამოაცილოს ანტიფეოდ. ბანაკს. ა. ხელს უწყობს ბურჟუაზიის ეკონ. მომძლავრებას, ამასთანავე სწყვეტს მას მასებს, აუძლურებს პოლიტიკურად და ასეთი ტაქტიკით ამა თუ იმ დროით აღწევს კიდეც ანტიფეოდ. რევ.


აბრუცი. ქ. ლ'აკვილის ცენტრი.

შეფერხებას. ა-ის მხარდაჭერა ბურჟუაზიის მხრივ თავდაპირველად გაპირობებული იყო ბურჟუაზიის სისუსტით (ა. მხარს უჭერდა ბურჟუაზიის სამეურნეო საქმიანობას), მაგრამ კაპიტალისტურ ურთიერთობათა დამკვიდრების ვითარებაში ეს მხარდაჭერა ყოველთვის იყო პოლიტ. სიმხდალის, სახალხო რევ. სტიქიონის წინაშე მისი შიშის გამოვლინება. ფ. ენგელსი წერდა, რომ პრუსიაში ა-ის სიმტკიცის ერთ-ერთი მიზეზი იყო პრუსიის შედარებით ახალგაზრდა და უკიდურესად მხდალი ბურჟუაზია. კ. მარქსი აღნიშნავდა, ბურჟუებმა იციან, რომ უბრალო ხალხი რევოლუციის დროს მოურიდებელი ხდება და მეტად შორს შეტოპავს ხოლმე. ბ-ნი ბურჟუები ამის გამო ცდილობენ აბსოლუტური მონარქია, რამდენადაც მოსახერხებელია, ბურჟუაზიულ მონარქიად გარდაქმნან რევოლუციის გარეშე, მშვიდობიანი გზით (Маркс К. и Энгельс Ф., Соч., 2 изд., т. 4, с. 314). ბურჟ. ამ ილუზიიდან მომდინარეობს ე. წ. *განათლებული აბსოლუტიზმის* დოქტრინა. შეცვლილ ისტ. ვითარებაში ფეოდალთა კლასი პრივილ. მდგომარეობის შესანარჩუნებლად იძულებულია შეურიგდეს პოლიტ. უფლებების შეკვეცას და მხარი დაუჭიროს ანტიფეოდ. გამოსვლების დამთრგუნველი ძლიერი ცენტრალიზებული სახელმწ. შექმნას. ისტ. განვითარების გარკვეულ ეტაპზე ა. ხელს უწყობს კაპიტალ. ურთიერთობათა განვითარებას და წოდებრივ მონარქიასთან შედარებით პროგრ. როლს თამაშობს: სპობს ფეოდ. ანარქიას, პარტიკულარიზმის, სეპარატიზმისა და პოლიტ. დაქუცმაცების ნაშთებს, ატარებს მერკანტილიზმისა და პროტექციონიზმის პოლიტიკას, ობიექტურად აჩქარებს ქვეყნის ეკონ. გაერთიანების, ერისა და ეროვნ. სახელმწ. ჩამოყალიბების პროცესს. ამ პერიოდში მზარდი ბურჟუაზია მხარს უჭერს ა-ს, თუმცა ეს უკანასკნელი ბურჟუაზიის სასარგებლოდ იმდენად მოქმედებს, რამდენადაც ეს შეესაბამება ფეოდალთა კლასის ინტერესებს. ა-ის ადრეული ფორმაა იტალ. ქალაქსახელმწიფოებში XIII—XVI სს. შექმნილი *ტირანია* (მედიჩი — ფლორენციაში, ვისკონტი და სფორცა—მილანში და ა. შ.). საერთოდ კი ევრ. ქვეყნებში ა-ის ჩასახვის ხანად მიჩნეულია XV ს. დამლევი და XVI ს. I ნახ. (ლუი XI და ფრანსუა I — საფრანგეთში, ედუარდ IV, ჰენრი VII და ჰენრი VIII — ინგლისში, ფერდინანდი და იზაბელა — ესპანეთში, კრისტიან II— დანიაში, ერიკ XIV — შვეციაში, ივანე IV — რუსეთში და ა. შ.). ა. სრულყოფას აღწევს XVI ს. II ნახ-იდან, განსაკუთრებით კი XVII—XVIII სს. (ანრი IV, კარდინალი რიშელიე და ლუი XIV — საფრანგეთში, ფილიპე II — ესპანეთში, ფრედერიკ III და მომდევნო მეფეები — დანიაში, კარლ X და კარლ XI — შვეციაში, პეტრე I და მომდევნო იმპერატორები რუსეთში და ა. შ.). ა-მა შეცვალა ფეოდ. სახელმწიფოს მანამდე არსებული ფორმა— წოდებრივი მონარქია. წოდებათა წარმომადგენლობითი კრებები ზოგან სრულიად მოისპო (*გენერალური შტატები* — საფრანგეთში, *საერობო კრებები* — რუსეთში და სხვ.), ზოგან დაკარგა მნიშვნელობა (*კორტესი* — ესპანეთში), ზოგან კი სამეფო ხელისუფლებასთან თანამშრომლობდა (*პარლამენტი* — ინგლისში, *რიქსდაგი* — შვეციაში და ა. შ.). ინგლისში ა-მა ვერ მიაღწია სრულყოფილ ფორმას, რადგან კლასობრივ ძალთა თავისებური თანაფარდობის წყალობით (ბურჟ. ძლიერება და მისი სიახლოვე „ბურჟუაზიულ" ანუ „ახალ თავადაზნაურობასთან") პარლამენტმა შეინარჩუნა მნიშვნელოვანი გავლენა, დიდ როლს ასრულებდა ადგილ. თვითმმართველობა, არ შექმნილა ბიუროკრ.-პოლიც. აპარატი, რეგულ. არმია და არ შემოუღიათ მუდმივი სახელმწ. გადასახადები. ზოგიერთ ქვეყანაში, მაგ., პოლონეთში, ა. საერთოდ არ ჩამოყალიბებულა. ესპანეთში ა-მა ვერ შეუწყო ხელი ვაჭრობა-მრეწვ. და კაპიტალ. ურთიერთობათა განვითარებას, ვერ მოსპო ადგილ. ადათ-ჩვეულებები და ბოლომდე ვერ მიიყვანა სახელმწ. ცენტრალიზაცია, ამიტომ ვერ შეასრულა პროგრ. როლი და *დესპოტიზმში* გადაიზარდა. დაქუცმაცებულ გერმანიაში ერთიანი საიმპერატორო ა-თვის ბრძოლა მარცხით დასრულდა. გაიმარჯვა სამთავრო აბსოლუტიზმმა. კაპიტალიზმის ნელი განვითარების პირობებში XVIII ს. ა. ზოგიერთ ქვეყანაში განათლებული აბსოლუტიზმის ფორმას იღებს (ფრიდრიხ II — პრუსიაში, იოზეფ II — ავსტრიაში, გუსტავ III — შვეციაში, ეკატერინე II — რუსეთში და ა. შ.). ბურჟუაზიის სოც.-ეკონ. ურთიერთობათა მომწიფებასთან დაკავშირებით ა. თანდათან კარგავს პროგრ. ხასიათს, იწყებს საზ-ბის რეაქც. ძალებზე დაყრდნობას და აფერხებს კაპიტალ. განვითარებას (ჯეიმზ I და ჩარლზ I — ინგლისში, ლუი XV და ლუი XVI — საფრანგეთში და ა. შ.). ამას შედეგად მოსდევს ანტიფეოდ. ბურჟ. იდეოლოგიის წარმოშობა (*რეფორმაცია* და *პროტესტანტიზმი* — ნიდერლანდსა და ინგლისში, *განმანათლებლობა* — საფრანგეთში და ა. შ.) და *ბურჟუაზიული რევოლუციები*, რ-თაც ა. დაამხეს (ჩრდ. ნიდერლანდი — XVI ს. II ნახ., ინგლისი — XVII ს. 40—80-იანი წწ., საფრანგეთი — XVIII ს. დამლევი, რუსეთი — 1917 თებ.). აბსოლუტიზმი რუსეთში ხანგრძლივი ისტ. პროცესის შედეგად ჩამოყალიბდა (იხ. *თვითმპყრობელობა*). მისი აღმოცენების ზოგიერთი წინაპირობა ჯერ კიდევ XVI ს. II ნახ-ში ჩაისახა (სახელმწ. მმართველობის ცენტრალიზაციის გაძლიერება, სამთავროებად დაყოფის ნაშთების მოსპობა, „მესტნიჩესტვოს" ლიკვიდაცია, შემდგომში — ბოიართა სათათბიროს მნიშვნელობის დაქვეითება, საერობო კრებების დაკნინება და ა. შ.). XVIII ს. I მეოთხედში ა-ის ჩამოყალიბების პროცესი ძირითადად დასრულდა და რუსეთი გადაიქცა მოხელურ-თავადაზნ. მონარქიად, რ-საც სათავეში ედგა შეუზღუდავი ძალაუფლებით აღჭურვილი იმპერატორი. ჩამოყალიბდა ცენტრალიზებული ბიუროკრ. აპარატი („პრიკაზები" შეცვალა კოლეგიებმა), შეიქმნა რეგულ. არმია, პოლიცია, ეკლესია საბოლოოდ დაექვემდებარა სახელმწიფოს და სხვ. ა. რუსეთში განათლებული აბსოლუტიზმის ფორმითაც გვევლინება. ა-ის საბოლოოდ ჩამოყალიბებაში დიდი როლი შეასრულა რუსეთის სახელმწიფოს გადაქცევამ რუსეთის იმპერიად. დას. ევროპის ა-თან შედარებით რუსეთის ა-ს ბევრი თავისებურება ჰქონდა, კერძოდ, სხვადასხვა მიზეზით გამოწვეული სისუსტე რუსეთის ბურჟუაზიისა, რის გამოც იგი ჩასახვისთანავე სახელმწიფოზე იყო დამოკიდებული. ა-ის თავისებურებას რუსეთში ისიც განსაზღვრავდა, რომ დას. ევროპისაგან განსხვავებით XIX ს. II ნახ-მდე შემორჩა ბატონყმური წყობილება და პოლიტ. ბატონობა თავადაზნაურობისა, რ-ის ძლიერების საფუძველი იყო ბატონყმური *ლატიფუნდიები* რუსეთის ევრ. ნაწილში. ამან და სხვა ფაქტორებმა განაპირობა ის, რომ რუსეთში ა-ის ევოლუცია ბურჟ. მონარქიისაკენ ძალზე ნელა მიმდინარეობდა. 1917 თებ. რევოლუციისათვის ეს პროცესი ჯერ კიდევ არ იყო დასრულებული. ქვეყნის ეკონ. განვითარება თვითმპყრობელობას აიძულებდა დაეკმაყოფილებინა ახალგაზრდა ბურჟუაზიის ზოგი საჭიროება, მაგრამ ისე, რომ თავადაზნაურობა არ დაეზარალებინა. ასეთი პოლიტიკა ობიექტურად ხელს უწყობდა ბურჟუაზიის ჩამოყალიბებას დამოუკიდებელ კლასად. თვითმპყრობელობა მოხერხებულად იყენებდა კლასთა შორის არსებულ წინააღმდეგობას (განსაკუთრებით XIX ს. შუა ხანებში). ვ. ი. ლენინი წერდა, რომ თვითმპყრობელობა „...არსებობას ინარჩუნებს ნაწილობრივ გლეხობისა და წვრილ მწარმოებელთა მასის უძრაობითაც საზოგადოდ, ნაწილობრივ — ბალანსირებით მოპირდაპირე ინტერესებს შორის, და რამდენადმე დამოუკიდებელ ორგანიზებულ პოლიტიკურ ძალასაც წარმოადგენს" (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 6, გვ. 196). ქვეყნის სოც.-ეკონ. განვითარებისა და რევ. მოძრაობის გავლენით რუსეთის ა. სახეს იცვლიდა. „XVII საუკუნის მონარქია ბოიართა სათათბიროთი, — მიუთითებდა ლენინი, — არა ჰგავს XVIII ს. მოხელურ-თავადაზნაურულ მონარქიას. XIX საუკუნის პირველი ნახევრის მონარქია ის არ არის, რაც 1861—1904 წლების მონარქია. 1908—1910 წლებში აშკარად გამოისახა ახალი ხანა, რაც მოასწავებს კიდევ ერთი ნაბიჯის გადადგმას იმავე მიმართულებით, რომელსაც შეიძლება ვუწოდოთ მიმართულება ბურჟუაზიული მონარქიისაკენ" (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 17, გვ. 63). პირველი ასეთი ნაბიჯი იყო 1861 საგლეხო რეფორმა და შემდგომი ბურჟ. რეფორმები (საერობო, სასამართლო, სამხედრო და სხვ.), რაც 1859—61 რევ. სიტუაციამ განაპირობა, მეორე, 1905—07 რევ. შედეგად გადადგმული ნაბიჯი იყო *სტოლიპინის აგრარული რეფორმა* და *სახელმწიფო სათათბიროს* შექმნა, რ-იც წარმოადგენდა ცარიზმის, მსხვილი მემამულეებისა და სავაჭრო-სამრეწვ. ბურჟუაზიის ზედაფენების კავშირს. ამასთანავე ბურჟ. მონარქიისაკენ ევოლუციას მეტად წინააღმდეგობრივი ხასიათი ჰქონდა (XIX ს. 80-იანი წწ. კონტრრეფორმები და სხვ.). კლასობრივ წინააღმდეგობათა და რევ. მოძრაობის ზრდის პირობებში XIX ს. დასასრულს და განსაკუთრებით XX ს. დასაწყისში რუსეთის ა-ის პოლიტიკა უფრო და უფრო რეაქციული გახდა, გაძლიერდა მისწრაფება *ბონაპარტიზმისაკენ*. ა. რუსეთში დაამხო 1917 თებ. რევოლუციამ. რუსეთის ა-ის საკითხი მთლიანად ჯერ კიდევ არ არის შესწავლილი. გრძელდება კამათი უმნიშვნელოვანესი პრობლემების ირგვლივ. მაგ., ისტორიკოსები სხვადასხვა აზრისა არიან ა-ზე გადასვლის სოც.-ეკონ. წინაპირობების, ა-ის კლასობრივი ბუნებისა და სხვა საკითხების გამო.

*ლიტ.*: Маркс К., Морализирующая критика и критизирующая мораль, Маркс К. и Энгельс Ф., Соч., 2 изд., т. 4, с. 306—314; მისივე, Революционная Испания, იქვე, т. 10, с. 431—432; ენგელსი ფ., ბინის საკითხისათვის, მარქსი კ. და ენგელსი ფ., რჩ. ნაწერები ორ ტომად, ტ. 1, თბ., 1963; მისივე, ოჯახის, კერძო საკუთრების და სახელმწიფოს წარმოშობა, იქვე, ტ. 2, თბ., 1964; ლენინი ვ. ი., უკუსვლითი მიმართულება რუსეთის სოციალ-დემოკრატიაში, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 4; კიღურაძე გ., საფრანგეთის დიდი ბურჟუაზიული რევოლუციის ისტორიიდან, თბ., 1963; ნამორაძე ა., ადმინისტრაციული მეურვეობა და მუნიციპალური მმართველობა საფრანგეთში XVII—XVIII სს., თბ., 1935; Ардашев П. Н., Абсолютная монархия на Западе, СПб., 1902; Дербов Л. А., В. И. Ленин о классовой сущности и основных этапах эволюции самодержавия в России, კრ.: Историографический сборник, [Саратов], 1962; Кареев Н. Н., Западноевропейская абсолютная монархия 16—18 вв., СПб., 1908; Ольминский М. С., Государство, бюрократия и абсолютизм в истории России, 3 изд., М.—Л., 1925; Поршнев Б. Ф., Народные восстания во Франции перед Фрондой (1623—1648), М.—Л., 1948; Сказкин С. Д., Проблема абсолютизма в Западной Европе, წგ.: Из истории средне-

вековэй Европы, М., 1957; Сыромятникэв Б И., «Регулярное» государство Петра Первого и его идеология, ч. 1. М.—Л., 1943. Тарле Е. В., Падение абсолDтизма в Западной Европе и России, 2 изд, П., 1923; Черепнин Л. В., К вопросу о складывании абсолютной монархии в России (XVI—XVIII вв.), М., 1968; Шапиро А. Л., Об абсолютизме в России, «История СССР», 1968, № 5; Hartung F., Mousnier R., Quelques problèmes concernant la monarchie absolue, წგ.: Relazioni del X Congresso Internationale di Scienze Storiche, t. 4, Firenze, [1955]; Mommsen W., Zur Beurteilung des Absolutismus, «Historische Zeitschrift», 1938, Bd. 158, H. 1.

**აბსოლუტიზმი** ფილოსოფიაში, ფილოსოფიური მიმდინარეობა, რ-იც ყველაფერს *აბსოლუტის* გამოვლინებად მიიჩნევს. *ონტოლოგიაში* ა. აბსოლუტის თეორიაა, *შემეცნების თეორიაში* — მხოლოდ ობიექტური აბსოლ. ჭეშმარიტების თეორია, *აქსიოლოგიაში* — მორალურ და ესთეტ. ღირებულებათა სტანდარტების აბსოლ. ობიექტური, ზეადამიანური არსებობის აღიარება.

**აბსოლუტურად კრებადი მწკრივი,** ისეთი რიცხვითი $c_0+c_1+\cdots+c_n+\cdots$, მწკრივი, რ-ის წევრების *მოდულებისაგან* შედგენილი $|c_0|+|c_1|+\cdots+|c_n|+\cdots$ მწკრივი კრებადია. მაგ., $1-\frac{1}{3}+\frac{1}{3^2}\ldots+(-1)^n\frac{1}{3^n}+\cdots$ მწკრივი არის ა. კ. მ., ვინაიდან $1+\frac{1}{3}+\frac{1}{3^2}+\cdots+\frac{1}{3^n}+\cdots$ მწკრივი კრებადია.

**აბსოლუტურად მყარი სხეული,** თეორიული მოდელი მყარი სხეულისა, რ-ის ყოველ ორ წერტილს შორის მანძილი უცვლელი რჩება, რაგინდ დიდი ძალაც უნდა მოქმედებდეს მასზე.

**აბსოლუტურად შავი სხეული,** იდეალური სხეული, რ-იც ნებისმიერ ტემპ-რაზე მთლიანად შთანთქავს მასზე დაცემული გამოსხივების მთელ ნაკადს მიუხედავად იმისა, თუ როგორია ტალღის სიგრძე. ა. შ. ს-ის *შთანთქმის კოეფიციენტი* ნებისმიერ ტემპ-რაზე 1-ის ტოლია, გამოსხივება განისაზღვრება მხოლოდ მისი ტემპ-რით და არ არის დამოკიდებული სხეულის ქიმ. შედგენილობაზე. ა. შ. ს-ის სიკაშკაშე ტემპ-რის გაზრდით ძალიან სწრაფად იზრდება. ბუნებაში არ არსებობს ისეთი ნივთიერება, რ-ის შთანთქმის კოეფიციენტი 1-ის ტოლი იყოს. 1-თან ახლოსაა ჭვარტლისა და პლატინის სევადის შთანთქმის კოეფიციენტი. ა. შ. ს-ს ყველაზე მეტად უახლოვდება თითქმის დახშული არაგამჭვირვალე ღრუ სხეული პატარა ხვრელით, თუ სხეულის შიგნით ყველა წერტილის ტემპ-რა ერთი და იგივეა (იხ. ნახ.). ღრუში მოხვედრილი ყველა სხივი მრავალჯერ აირეკლება და, რაკი ყოველ არეკვლას თან ახლავს ნაწილობრივი შთანთქმა, ხვრელიდან სხივი პრაქტიკულად აღარ გამოდის. ამიტომ ასეთი სხეული შეიძლება ჩაითვალოს ა. შ. ს-ად. ა. შ. ს-ს, როგორც ყველა გახურებულ სხეულს, ახასიათებს ელექტრომაგნიტური გამოსხივება (იხ. *გამოსხივების სტეფან-ბოლცმანის კანონი, გამოსხივების ვინის კანონი, გამოსხივების პლანკის კანონი*). ა. შ. ს-ის სიკაშკაშე მოცემულ ტემპ-რაზე მუდმივი სიდიდეა და მეტია, ვიდრე ნებისმიერი სხვა სხეულის სიკაშკაშე იმავე ტემპ-რაზე. ამიტომ ა. შ. ს-ს იყენებენ სინათლის ეტალონად (პლატინის გამყარების ტემპ-რაზე).



აბსოლუტურად შავი სხეული. თითქმის დახშული არაგამჭვირვალე ღრუ სხეული, რ-იც ყველაზე მეტად უახლოვდება ა. შ. ს-ს.

**აბსოლუტური** (ლათ. Absolutus), სრული, სრულყოფილი, შეუზღუდველი, უპირობო, უსაზღვრო; ის, რაც სხვაზე არ არის დამოკიდებული (მაგ. ა. ჭეშმარიტება, ა. მონარქია, ა. ჩემპიონი და ა. შ.).

**აბსოლუტური გეომეტრია,** პარალელობის შესახებ პოსტულატისაგან დამოუკიდებელ გეომ. წინადადებათა ერთობლიობის სახელწოდება. ეს წინადადებები საერთოა ევკლიდესა და ლობაჩევსკის გეომეტრიებისათვის (იხ. *ევკლიდეს გეომეტრია, ლობაჩევსკის გეომეტრია, არაევკლიდური გეომეტრიები*). ტერმინი შემოიღო ი. *ბოლიაიმ.*

**აბსოლუტური გეოქრონოლოგია,** დედამიწის გეოლოგიური ისტორიის დანაწილება, რ-იც მინერალებისა და ქანების ასაკის (აბსოლუტური ასაკის) რადიოლოგიური მეთოდებით დადგენას ეყრდნობა. იხ. აგრეთვე *გეოლოგიური წელთაღრიცხვა.*

**აბსოლუტური გონი,** აბსოლუტური სული, ჰეგელის ფილოს. სისტემის ერთ-ერთი ძირითადი ცნება, იგივე *აბსოლუტური იდეა* განვითარების იმ სტადიაზე, როცა იგი თავის თავს თვითშემეცნებაში პოვებს. ა. გ-ს აქვს განვითარების სამი ფორმა: სუბიექტურ-ინდივიდ. სული (შეისწავლის ფსიქოლოგია), ობიექტური ანუ საყოველთაო გონი (შეისწავლის ისტორია) და საკუთრივ ა. გ. უკანასკნელის განვითარება, თავის მხრივ, სამი საფეხურისაგან შედგება: ინტუიცია, რ-იც ხელოვნებაში ვლინდება, წარმოდგენა, რ-იც რელიგიაში ვლინდება და ცნება, რ-იც ფილოსოფიაში ვლინდება.

**აბსოლუტური და შეფარდებითი ჭეშმარიტება,** *შემეცნების თეორიის* კატეგორიები, რ-თა საშუალებით ხასიათდება ცოდნის ორ მხარეს შორის არსებული დამოკიდებულება. ეს მხარეებია: სინამდვილის სრული, ამომწურავი ცოდნა, რ-ის წვდომა შემეცნების უსასრულო პროცესშია შესაძლებელი, ან ცოდნის ის ნაწილი, რაც აღარ შეიცვლება, რის უკუგდებაც მომავალში შეუძლებელია (აბსოლ. ჭეშმარიტება) და ცოდნის ის ნაწილი, რაც შეიძლება მეცნ. შემდგომი განვითარების შედეგად დაზუსტდეს, შეიცვალოს ან ნაწილობრივ უკუგდებულ იქნეს (შეფარდებითი ჭეშმარიტება). იხ. აგრეთვე *ჭეშმარიტება.*

**აბსოლუტური ეთიკა,** ტერმინი შემოიღო ჰ. *სპენსერმა* იმ სრულყოფილი ზნეობრივი ნორმების აბსტრ. სისტემის დასახასიათებლად, რ-იც აწესრიგებს „იდეალური" ადამიანის ქცევას „იდეალურ საზბაში". ა. ე-ის პრინციპებს სპენსერი იყენებდა რეალურ პირობებში რეალური ადამიანების ქცევის შეფასების საზომად. თანამედროვე ბურჟ. ფილოსოფიაში ამ ტერმინით აღნიშნავენ აგრეთვე ეთიკის იდეალისტურ სისტემებს, რ-ებსაც ძირითადი მორალური ნორმების დოგმატიკურობის პრინციპები უდევს საფუძვლად. ბურჟ. ფილოსოფოსები ამტკიცებენ, თითქოს ეს პრინციპები ადამიანთა ისტორიისაგან, მათი ეროვნ. და კლასობრივი მრწამსისაგან დამოუკიდებელი იყოს და უშუალოდ „ღვთის ბუნებისაგან" (თეოლ. ეთიკა) ან თვით აბსტრ. ადამიანის „ძირითადი მოთხოვნილებისაგან" (კანტის *კატეგორიული იმპერატივი*) გამომდინარეობს. ა. ე-ს ბურჟ. ფილოსოფიაში უპირისპირდება ეთიკური *რელატივიზმი,* რ-იც აისახა ნიცშეანელობის ირაციონალურ ეთიკაში. არსებითად რელატივიზმის პრინციპია გატარებული *პრაგმატიზმისა* და *ეგზისტენციალიზმის* ეთიკაშიც. მორალში შეფარდ. და აბსოლ. ელემენტების თანაფარდობის საკითხი მეცნიერულად პირველად მარქსისტულმა ეთიკამ გადაჭრა. მარქსისტული ეთიკა, აღიარებს რა მორალის ისტ. და კლასობრივ ხასიათს, არ უარყოფს საყოველთაოდ მიღებულ მორალურ წესებს. ვ. ი. ლენინი მათ საერთო ცხოვრების წესებს უწოდებს. ამ წესითაა განმტკიცებული ადამიანთა ურთიერთობის კულტურა. *კომუნისტური მორალი* ძირითად ზოგადსაკაცობრიო მორალურ ნორმებს შეიცავს.

**აბსოლუტური ერთეულები,** იხ. სტ. *ერთეულთა აბსოლუტური სისტემები.*

**აბსოლუტური იდეა,** იდეალისტური ფილოსოფიის, კერძოდ, *აბსოლუტური იდეალიზმის* ძირითადი ცნება სამყაროს ზებუნებრივი, აბსოლუტური გონითი (სულიერი) საწყისის შესახებ. გვხვდება ჰეგელისა და ჰეგელიანელების შრომებში. ჰეგელის მიხედვით, ა. ი. არის ქმედითი, აქტიური საწყისი და მისი აქტივობა თვითშემეცნებაშია. მისი განვითარების საფეხურებია: საკუთრივ ა. ი. ანუ იდეის განვითარება წმინდა აზრის სტიქიაში, ბუნება და *აბსოლუტური გონი* ანუ იდეის განვითარება აზროვნებასა და ისტორიაში.

**აბსოლუტური იდეალიზმი,** იდეალიზმის სახესხვაობა, რ-ის თანახმად მთელი სინამდვილე არის აბსოლ. იდეა, გონი ან გონება, ხოლო საგნები — მისი გამოვლინება, გაშლა. ა. ი-ს მეტაფიზიკურ იდეალიზმსაც უწოდებენ. მისი წარმომადგენლები არიან *ფიხტე, შელინგი, ჰეგელი* და სხვ.

**აბსოლუტური მაგნიტური დაკვირვებები,** დედამიწის მაგნ. ველის დაძაბულობის ვექტორის მოდულის ($T$) ან მისი ვერტ. ($Z$) და ჰორიზ. ($H$) მდგენლებისა და მიხრილობის კუთხის ($D$) გაზომვები (იხ. *დედამიწის მაგნეტიზმი*). $T$, $H$ და $Z$ სიდიდეების რიცხვითი მნიშვნელობები გამოიხატება ერსტედებით, ხოლო $D$ — გრადუსებით. ა. მ. დ. ჩვეულებრივ მაგნ. ობსერვატორიებში წარმოებს.

**აბსოლუტური „მე",** *ფიხტეს* ფილოსოფიის ძირითადი ცნება, აღნიშნავს სუბიექტს, რ-იც წინ უსწრებს მის დიფერენცირებას (გაყოფას) კონკრეტულ „მედ" და „არა-მედ". ა. „მე" არის კანტის ტრანსცენდენტალური სუბიექტის, ტრანსცენდენტალური *აპერცეფციის* თავისებური გააზრება.

**აბსოლუტური მონარქია,** იხ. სტ. *აბსოლუტიზმი; მონარქია.*

**აბსოლუტური მოძრაობა და აბსოლუტური უძრაობა,** მოძრაობა ან უძრაობა ათვლის აბსოლუტური სისტემის მიმართ (იხ. სტ. *ათვლის სისტემა*). სივრცისა და დროის მეტაფიზ. თეორია ასეთ სისტემებად თვლიდა აბსოლ. *სივრცესა და დროს,* რ-თა მიმართ მოძრაობასა და უძრაობას იგი აბსოლუტურს უწოდებდა. „აბსოლუტური მოძრაობა, — წერდა ნიუტონი, — არის სხეულის გადაადგილება მისი ერთი აბსოლუტური ადგილიდან მეორეზე". ა. მ-ს და ა. უ-ს მეტაფიზ. აზროვნება ნამდვილ, ჭეშმარიტ მოძრაობად და უძრაობად თვლიდა, ხოლო ფარდობითს მოძრაობასა და უძრაობას — მოჩვენებითად. *ფარდობითობის თეორიამ* უარყო ა. მ-ისა და ა. უ-ის არსებობის მეტაფიზ. თვალსაზრისი. ამ თეორიის თანახმად, რეალური მოძრაობა და უძრაობა მხოლოდ ფარდობითად უძრავი ათვლის სისტემის მიმართ სრულდება.

**აბსოლუტური ნული,** აბსოლუტური ტემპერატურის ათვლის დასაწყისი; წერტილი, რ-იც 273,16°-ით დაბლაა *წყლის სამმაგი წერტილის* ტემპ-რაზე. თანამედროვე ფიზ. თვალსაზრისით სხეულის ნაწილაკები ა. ნ-ზეც მოძრაობენ, ისინი ასრულებენ „ნულოვან" რხევებს და მათი მდგომარეობა ხასიათდება *ნულოვანი ენერგიით.* ა. ნ-თან მიახლოებისას ყველა ნივთიერება, გარდა ჰელიუმისა, კრისტ. მდგომარეობაშია. ამ დროს თავს იჩენს სხვადასხვა კვანტური ეფექტი: სწრაფად მცირდება ნივთიერების *თბოტევადობა,* ზოგ ლითონს უჩნდება *ზეგამტარობა,* ჰელიუმი ზედენადი ხდება და ა. შ. *თერმოდინამიკის მესამე საწყისიდან* გამომდინარეობს, რომ ა. ნ. მიუღწეველია, მაგრამ შეიძლება სულ უფრო

მეტად მივუახლოვდეთ მას. უკვე მიღწეულია ისეთი ტემპ-რა, რ-იც ა. ნ-გან გრადუსის მემილიონედი ნაწილით განსხვავდება.

**აბსოლუტური რენტა,** კაპიტალისტური *მიწის რენტის* ფორმა. კაპიტალ. სოფ. მეურნეობაში დაქირავებული მუშის შრომით შექმნილი *ზედმეტი ღირებულების* ნაწილი, რ-საც ითვისებს მიწათმფლობელი მიწაზე კერძო საკუთრების მონოპოლიის არსებობის გამო. მიწათმფლობელი საკუთარი მიწის ნაკვეთს იჯარით აძლევს მეწარმე კაპიტალისტს (იხ. *მიწის იჯარა*) იმ პირობით, რომ საიჯარო ქირას მიიღებს იჯარით გაცემული მიწის ყველა, მ. შ. ყველაზე უარესი ნაკვეთიდანაც. ამიტომ მოიჯარე ცდილობს იჯარით აღებული უხეირო მიწიდანაც კი მიიღოს საშ. მოგებაზე მეტი, ე. წ. ზემოგება, რ-იც ეძლევა მიწის მესაკუთრეს ა. რ-ის სახით და საიჯარო ქირის ნაწილია. ზემოგების მიღების საფუძველია კაპიტალ. სოფ. მეურნეობის ტექ.-ეკონ. ჩამორჩენილობა, რის შედეგადაც *კაპიტალის ორგანული შედგენილობა* სოფ. მეურნეობაში დაბალია მრეწველობასთან შედარებით. ამიტომ თანაბარი ზომის კაპიტ. დაბანდებისა და მუშების ექსპლუატაციის თანაბარი ხარისხის პირობებში სოფ. მეურნეობაში მეტი ზედმეტი ღირებულება იქმნება, ვიდრე მრეწველობაში. სოფ. მეურნეობის პროდუქციის ღირებულება აღემატება წარმოების საზ. ფასს (წარმოების დანახარჯები პლუს საშ. მოგება), ხოლო სოფ. მეურნეობაში წარმოებული ზედმეტი ღირებულების სიდიდე საშ. მოგებაზე მეტია. სწორედ ზედმეტი ღირებულების ნამეტი საშ. მოგების ზევით არის ა. რ-ის წყარო. მიწის კერძო საკუთრება ხელს უშლის დარგებს შორის თავისუფალ კონკურენციას, კაპიტალის გადასვლას მრეწველობიდან სოფ. მეურნეობაში და მრეწვ. და სოფ. მეურნეობისათვის საერთო საშ. მოგების წარმოქმნას. ამრიგად, მიწის კერძო საკუთრების მონოპოლია არის ა. რ-ის არსებობის მიზეზი. სოფ. მეურნეობაში შექმნილი ზედმეტი ღირებულების ნამეტი საშ. მოგების ზევით რჩება ამავე დარგში და მას მოიჯარე გადასცემს მიწის მესაკუთრეს ა. რ-ის სახით, ხოლო ზედმეტი ღირებულების მეორე ნაწილი რჩება მოიჯარეს საშ. მოგებად. ამრიგად, ა. რ. არის სხვაობა სოფ. მეურნეობის პროდუქციის საზ. ღირებულებასა (რ-იც განისაზღვრება წარმოების პირობებით ყველაზე უარეს მიწაზე) და წარმოების საზ. ფასს შორის. ა. რ. გამოხატავს მიწათმფლობელების, მოიჯარე კაპიტალისტებისა და დაქირავებული სას.-სამ. მუშების წარმოებიის ურთიერთობებს. განვითარებულ კაპიტალ. ქვეყნებში ტექ. პროგრესის შედეგად კაპიტალის ორგანული შედგენილობა სოფ. მეურნეობაში უახლოვდება კაპიტალის ორგანულ შედგენილობას მრეწველობაში, ამის საფუძველზე აღმოცენდება ა. რ-ის ნორმისა და მასის შემცირების ტენდენცია. სოციალიზმი აუქმებს მიწის კერძო საკუთრების მონოპოლიას და ა. რ. ისპობა.

*ლიტ* იხ. სტ-თან მიწის რენტა.

*ი. ბალანჩივაძე.*

**აბსოლუტური სიდიდე** ნამდვილი რიცხვისა ტოლია თვით ამ რიცხვისა, თუ იგი დადებითია; მოპირდაპირე რიცხვისა, თუ იგი უარყოფითია, და ნულისა, თუ რიცხვი ნულის ტოლია. $a$ რიცხვის ა. ს. აღინიშნება $|a|$ სიმბოლოთი. მაგ., $|-5{,}06|=5{,}06$; $|5|=5$; $|0|=0$. იხ. აგრეთვე *მოდული* მათემატიკაში.

**აბსოლუტური სიმაღლე** გეოდეზიაში, დედამიწის ზედაპირის რომელიმე წერტილის სიმაღლე, რ-იც აითვლება ოკეანის ან მასთან შეერთებული ზღვის ძირითადი დონებრივი ზედაპირიდან შვეული ხაზის მიმართულებით. ოკეანეებისა და ზღვების დონეთა ცვალებადობის გამო სიმაღლე აითვლება ოკეანის ან ზღვის დონებრივი ზედაპირის ფიქსირებული სიმაღლის ნიშნიდან. სსრ კავშირში ა. ს. აითვლება კრონშტადტის სასიმაღლო ლარტყის — ფუტშტოკის ნულიდან. ადრე საქართველოსა და ამიერკავკასიაში ა. ს-ს აითვლიდნენ შავი ზღვის დონიდან (ფოთის ფუტშტოკის ნული).

**აბსოლუტური სმენა,** სმენის მიხედვით, ცნობილი სიმაღლის ბგერასთან შეუდარებლად, ცალკეული ბგერის სიმაღლის გამოცნობის ან წარმოთქმის უნარი. იხ. *მუსიკალური სმენა*.

**აბსოლუტური სული,** იხ. *აბსოლუტური გონი*.

**აბსოლუტური ტემპერატურა,** *აბსოლუტური ნულიდან* ათვლილი ტემპ-რა; აღინიშნება T-თი. ცნება „ა. ტ." 1848 შემოიღო უ. *ტომსონმა* (კელვინმა) *თერმოდინამიკის მეორე საწყისის* საფუძველზე. ა. ტ. შეიძლება გაიზომოს სხვადასხვა სკალით. საერთაშორისო აღიარება პოვა თერმოდინამიკურმა და საერთაშორისო პრაქტიკულმა *ტემპერატურულმა სკალებმა*. ორივე სკალის მიხედვით ა. ტ-ის ერთეულია *კელვინი* (*K*).

**აბსოლუტური უფლება,** ამა თუ იმ პირის უფლება, რ-საც შეესაბამება განუსაზღვრელი რაოდენობის პირთა ვალდებულება თავი შეიკავონ ამ უფლების დარღვევისაგან. მაგ., მესაკუთრის უფლებას შეესაბამება ყველა დანარჩენი პირის ვალდებულება — ხელი არ შეუშალოს ამ უფლების განხორციელებას (ნივთის ფლობას, ნივთით სარგებლობას და ა. შ.). ა. უ. არის სანივთო, საავტორო, საგამომგონებლო და სხვ. ა. უ-გან განსხვავებით, შეფარდებითი უფლება გულისხმობს კონკრ. პირის (ან პირების) ვალდებულებას — შეასრულოს ესა თუ ის მოქმედება ან თავი შეიკავოს მისგან. თუ ა. უ-ის დამრღვევი შეიძლება იყოს ყოველი პირი, შეფარდებითი უფლება შეიძლება დაარღვიოს მხოლოდ კონკრ. ვალდებულმა პირმა. მაგ., გამსესხებლის უფლება ვალის დაბრუნებაზე შეიძლება დაარღვიოს მხოლოდ მსესხებელმა.

*ს. ჯორბენაძე.*

**აბსოლუტური ცდომილება,** იხ. სტ. *ცდომილება*.

**აბსოლუტური წონა თესლისა,** აბსოლუტურად მშრალი 1000 თესლის მასის აღმნიშვნელი ტერმინი. ა. წ. თ. უნდა განვასხვაოთ ჰაერმშრალი 1000 თესლის მასისაგან (იხ. *მასა 1000 თესლისა*).

**აბსოლუტური ჭეშმარიტება,** იხ. სტ. *ჭეშმარიტება; აბსოლუტური და შეფარდებითი ჭეშმარიტება*.

**აბსორბერი,** *აბსორბციისათვის* განკუთვნილი დანადგარის ძირითადი აპარატი. იყენებენ აირების ნარევის შემადგენელ ნაწილებად დასაყოფად, ერთ-ერთი ან რამდენიმე მათგანის გახსნით სითხეში. ა-ის საშუალებით სამრეწვ. აირების ნარევისაგან გამოყოფენ მავნე მინარევებს ან საჭირო კომპონენტს. ა. ლითონის ან კერამ. კოშკია, რ-საც ხვრელებიანი ჰორიზ. თაროები აქვს. აირთან სითხის შეხების ზედაპირის გასადიდებლად თაროებზე ათავსებენ ჩანაწყობებს — კერამ. რგოლებს, ფაიფურის, კოქსის ან ხის ნაჭრებს. ზემო ნაწილში გაფრქვეული აბსორბენტი ჩანაწყობებს მოჰყვება და თანდათან ქვემოთ მოედინება, ქვემოდან ზევით კი აირების ნარევი ადის და სითხის დიდ ზედაპირს ეხება, სითხე აირებით გაჯერდება და გამოედინება აპარატის ქვემო ნაწილიდან, სითხეში გაუხსნელი აირები კი — ზემოდან. შეხების ზედაპირის გასადიდებლად ზოგჯერ ა-ში მიმართავენ *ბარბოტირებას* — სითხის ფენაში ატარებენ აირის ბუშტებსა და ჭავლს, ან აირს გაატარებენ სითხის თხელი ფენის ზედაპირზე. იყენებენ მექან. საშუალებებსაც. ზოგჯერ საჭირო ხდება აბსორბციისას წარმოქმნილი სითბოს არინება, რისთვისაც თბომცვლელებს იყენებენ.

აბსორბერი

ნაცმიანი აბსორბერი. 1. ჰორიზონტალური მესერი; 2. ნაცმის ფენა (კოქსი, მეტალური ან კერამიკ. რგოლები); 3. აირთა ნარევის მისაწოდებელი მილსადენი; 4. აბსორბენტის მისაწოდებელი მილი; 5. აირთა ნარევის შთაუნთქავი კომპონენტების მოსაცილებელი მილი; 6. ნაჯერი აბსორბენტის გამომყვანი მილსადენი; 7. აბსორბენტის მიმმართველი კონუსები.

თეფშებიანი აბსორბერი. 1. თეფშები; 2. მილყელები; 3. ხუფები; 4. თეფშიდან თეფშზე აბსორბენტის გადასასხმელი მილები.

**აბსორბცია** (ლათ. absorptio — შთანთქმა), 1. აირის შთანთქმა სითხის ან მყარი სხეულის მიერ. ადსორბციისაგან განსხვავებით, ა-ის დროს შთამნთქმელია აბსორბენტის მთელი მოცულობა. ა-ის მოვლენა გახსნის ანალოგიურია: შთამნთქმელში (მყარ სხეულში ან სითხეში) იხსნება აირების ნარევის ან ხსნარის შემადგენელი ერთ-ერთი კომპონენტი. წნევის გაზრდა და ტემპ-რის შემცირება ა-ს მნიშვნელოვნად ზრდის. პრაქტიკაში გამოიყენება სითხეებით აირების ა., ხსნარებიდან კომპონენტების გამოწვლილვა (იხ. *ექსტრაჰირება*). ა-ზე დაფუძნებულია მრეწველობისათვის მნიშვნელოვანი მრავალი საწარმოო პროცესი. მაგ., აზოტ-, მარილ- და გოგირდმჟავას წარმოება (აირადი აზოტის ორჟანგის, ქლორწყალბადის შთანთქმა წყლით), აირების ერთმანეთისაგან დაცილება და სხვ.; 2. ელექტრომაგნიტური ან დრეკადი რხევების ენერგიის შთანთქმა. იხ. *ბგერის შთანთქმა, სინათლის შთანთქმა*.

**აბსორბციული მაცივარი მანქანა,** იხ. სტ. *მაცივარი მანქანა*.

**აბსორბციული მიკროსკოპია,** ცხოველურ და მცენარეულ ორგანიზმთა უჯრედების სტრუქტურისა და ქიმიზმის მიკროსკოპით შესწავლის მეთოდი, რ-იც დამყარებულია უჯრედშიგა სტრუქტურების მიერ სინათლის შერჩევით შთანთქმის უნარზე. ულტრაიისფერ სხივებს შთანთქავს ნუკლეინის მჟავებისა და სხვა ნუკლეოტიდების, ცილების, ზოგი ვიტამინისა და სტეროლების ციკლური დაჯგუფებანი (იხ. *ულტრაიისფერი მიკროსკოპია*), ხილულ სხივებს — პიგმენტები. გარკვეული ნივთიერების შთამნთქმელ ზონას ანათებენ სპექტრის ვიწრო ნაკვეთის სხივებით და აკვირდებიან უჯრედში აღნიშნული ნივთიერების განაწილებასა და მისი შემცველი სტრუქტურების აგებულებას. სტრუქტურაში გამავალი სინათლის ნაკადის შესუსტების ხარისხის მიხედვით განსაზღვრავენ სინათლის შთამნთქმელი ნივთიერების კონცენტრაციას (იხ. *ციტოფოტომეტრია*). მეთოდის ეფექტურობის გასაძლიერებლად იყენებენ საღებრებს.

**აბსტენციონისტები** (ლათ. abstentio— თავშეკავება, უარის თქმა), ბოიკოტისტები, საპარლამენტო არჩევნებისათვის ბოიკოტის გამოცხადების მომხრეები. ეს სახელი ეწოდათ 1919—20 იტალ. სოციალ. პარტიის მემარცხენე ფრთის წარმომადგენლებს (ლიდერი ა. *ბორდიგა*). ა-მა ამხილეს სოციალ. პარტიის საპარლამენტო კორუფცია და მოითხოვეს სოციალ. პარტიიდან რეფორმისტების განდევნა. ამავე დროს მათ არ ესმოდათ მუშათა მოძრაობაში ბრძოლის ლეგალური მეთოდების მნიშვნელობა და უარს ამბობდნენ საპარლამენტო არჩევნებში მონაწილეობაზე. ამგვარი სექტანტურ-იზოლაც. პოლიტიკა საფრთხეს უქმნიდა იტალ. მუშათა მოძრაობას. ვ. ი. ლენინმა ნაშრომში «„მემარცხენეობის" საყმაწვილო სენი კომუნიზმში» (1920) მკაცრად გააკრიტიკა ა.

**აბსტინენცია** (ლათ. abstinentia — თავშეკავება), 1. სპირტიანი სასმელების მიღების სრული აღკვეთა; 2. სქესობრივი ცხოვრებისაგან თავშეკავება; 3. განსაკუთრებული ფიზ. და ფსიქ. მდგომარეობა, რ-იც უვითარდებათ ნარკომანებს (ალკოჰოლიკებს, მორფინისტებსა და სხვ.) ჩვეული ნარკოტიკების მიღების ერთპაშად შეწყვეტის შედეგად. ა-ის ნიშნებია: საერთო სისუსტე, უსიამოვნო შეგრძნება მთელ სხეულში, თავის ტკივილი, გუნებაგანწყობილების დაქვეითება, გულ-სისხლძარღვთა სისტემისა და საჭმლის მომნე-

ლებელი ორგანოების მოშლილობა. გრძელდება რამდენიმე დღე ან კვირა.

**აბსტრაქტული აზროვნება,** იხ. სტ. *აზროვნება.*

**აბსტრაქტული და კონკრეტული ჭეშმარიტება,** შემეცნების თეორიის კატეგორიები; მათ შინაარსს განსაზღვრავს ცოდნასა და ცოდნის ობიექტებს შორის დამოკიდებულება. ა ბ ს ტ რ ა ქ ტ უ ლ ი ჭ ე შ მ ა რ ი ტ ე ბ ა არის ისეთი ცოდნა, რ-იც ცოდნის ობიექტს განიხილავს სხვა ობიექტებისაგან იზოლირებულად, სხვა საგნებსა და მოვლენებთან კავშირის გარეშე. კ ო ნ კ რ ე ტ უ ლ ი ჭ ე შ მ ა რ ი ტ ე ბ ა კი ისეთი ცოდნაა, რ-შიც ეს კავშირი გათვალისწინებულია და თვით ცოდნის ობიექტი არის განხილული სინამდვილის, როგორც მთლიანის, მომენტის სახით. ა. და კ. ჭ. ამავე დროს შემეცნების აუცილებელი საფეხურებია. იხ. აგრეთვე *შემეცნება, ჭეშმარიტება.*

**აბსტრაქტული შრომა,** საქონელმწარმოებლის შრომა, ადამიანის სამუშაო ძალის დახარჯვა საერთოდ, მისი კონკრ. ფორმის მიუხედავად. ა. შ. ქმნის საქონლის ღირებულებას. იხ. აგრეთვე *საქონელი.*

**აბსტრაქტული ხელოვნება,** ა ბ ს ტ რ ა ქ ც ი ო ნ ი ზ მ ი, უ ს ა გ ნ ო ხ ე ლ ო ვ ნ ე ბ ა, ნ ო ნ ფ ი გ უ რ ა ც ი უ ლ ი ხ ე ლ ო ვ ნ ე ბ ა, უმთავრესად კაპიტალ. ქვეყნების ხელოვნებაში გავრცელებული მიმდინარეობა. პრინციპულად უარყოფს ფერწერაში, ქანდაკებასა და გრაფიკაში რეალური საგნების გამოსახვას. ა. ხ-ის პროგრამა მთლიანად უგულებელყოფს მხატვრობის საზ. და შემეცნებითს ამოცანებს, ამის ნაცვლად მიზნად ისახავს „რეალობისაგან განწმედილი" სულიერი არსის, სუბიექტური ემოციებისა და ქვეშეცნეული იმპულსების გამოხატვას.. ა. ხ. უკიდურესი გამოვლენაა ბურჟ. კულტურის ინდივიდუალისტურ-სუბიექტივისტური ტენდენციებისა, იდეალისტური კონცეფციისა *„ხელოვნება ხელოვნებისათვის"*. ა. ხ-ის პრაქტიკა ეფუძნება მხატვრული ფორმის განყენებული ელემენტების (ფერის, ხაზის, მოცულობის და ა. შ.) საშუალებით არასახვითი კომპოზიციების შექმნას; ეს კომპოზიციები ან რაციონალისტურად მოწესრიგებულია, ანდა ავტორის სტიქიურ გრძნობებსა და ფანტაზიას გამოხატავს. ა. ხ-ის ცნებაში გაერთიანებულია სხვადასხვაგვარი მოვლენები — ანტიჰუმანისტური მხატვრული კონცეფციები, ილუზორული ლტოლვა სინამდვილისა და საზოგადოებისაგან „აბსოლუტური თავისუფლებისაკენ", მხატვრის პირადულ შეგრძნებათა სამყაროსა და ა. ხ-ის პროგრამული დეკლარაციებისათვის არსებითად უცხო, წმინდა დეკორ. კომპოზიციების შექმნის ცდა, ახალი, უმთავრესად არქიტექტურასა და დეკორ. ხელოვნებასთან დაკავშირებული, ფორმების ლაბორატორიული ძიება. ა. ხ. წარმოიშვა როგორც საზ. გემოვნების წინააღმდეგ მიმართული ანარქისტული პროტესტი *კუბიზმის, ექსპრესიონიზმის, ფუტურიზმისა* და XX ს. სხვა მოდერნისტულ მიმდინარეობათა განშრევების პროცესში. 1910—13 ა. ხ-ის პირველი ფერწერული ნიმუშები შექმნეს გერმანიაში მომუშავე ექსპრესიონისტებმა — ვ. კანდინსკიმ და პ. კლეემ, პარიზელმა „ორფისტებმა" — რ. დელონემ, ესპანელმა ფ. პიკაბიამ, ჩეხმა ფ. კუპკამ, იტალიელმა ფუტურისტებმა — ჯ. ბალამ, უ. ბოჩონიმ, ჯ. სევერინიმ, რუსეთში — „სუპრემატისტმა" კ. მალევიჩმა, „ლუჩისტებმა" — მ. ლარიონოვმა და ნ. გონჩაროვამ, ნიდერლანდში— „ნეოპლასტიცისტებმა" პ. მონდრიანმა, ტ. ვან დუსბიურგმა, ბ. ვან დერ ლეკმა. მოგვიანებით პარიზში მომუშავე აბსტრაქციონისტებმა — უკრაინელმა ა. არხიპენკომ, რუმინელმა კ. ბრინკუშიმ და სხვ. შექმნეს აბსტრ. ქანდაკების ნიმუშები. I მსოფლიო ომის შემდეგ ა. ხ. საზრდოობდა ბურჟ. ინტელიგენციის ნიჰილისტური განწყობილებით (*დადაიზმი* — ესპანელი ხ. მირო, ფრანგი ჟ. არპი); გამოიკვეთა მისწრაფება არასახვითი ფორმების გამოყენებისა არქიტექტურასა და დეკორ. ხელოვნებაში (ნიდერლანდში „სტილის", გერმანიაში „ბაუჰაუზის" ჯგუფის ექსპერიმენტები), მათემატიკური და საინჟინრო პრინციპების მიხედვით მათი აგებისა (ვ. ტატლინის, რუსეთიდან გადახვეწილი ძმების — ა. პევზნერისა და ნ. გაბოს კონსტრუქციები, მოგვიანებით ამერიკელი ა. კოლდერის „მობილები"). 20-იანი წწ. საბჭ. მხატვრების დიდმა ჯგუფმა შეიგნო ა. ხ-ის პროგრამისა და საბჭ. კულტ. მიზნების შეუსაბამობა და პრაქტ. მუშაობა დაიწყო გამოყენებითი ხელოვნებისა და მხატვრული კონსტრუირების დარგში (ტატლინი, ლ. პოპოვა). II მსოფლიო ომის წლებში აშშ-ში წარმოიქმნა „აბსტრაქტული ექსპრესიონიზმის" სკოლა (ფერმწერები ჯ. პოლოკი, მ. ტობი), რ-იც ომის შემდეგ ბევრ ქვეყანაში გავრცელდა („ტაშიზმის" ანუ „უფორმო ხელოვნების" სახელწოდებით). მან თავისმეთოდად გამოაცხადა შემოქმედების ავტომატიზმი და შეუცნობლობა, ეფექტის გაუთვალისწინებლობა. ფერწერასა და გრაფიკაში დაინერგა ფერთა და ფაქტურის მოულოდნელი შეხამებანი (ა. მანესიე, ჟ. დიუბიუფე, პ. სულაჟი საფრანგეთში, კ. აპელი ნიდერლანდში, აფრო ბაზალდელა იტალიაში), ქანდაკებაში — კომპოზიციისა და მასალის დამუშავების პარადოქსული უცნაურობა (ს. ლიპტონი აშშ-ში, ე. ჩილიიდა ესპანეთში). XX ს. შუახანებში ბურჟ. ქვეყნებში ა. ხ. აბსოლ. გაბატონებისთვის მებრძოლ პრივილ. მიმართულებად იქცა. ზემოქმედება მოახდინა ზოგი სოციალ. ქვეყნის ხელოვნებაზეც (პოლონეთი, იუგოსლავია, ჩეხოსლოვაკია). 60-იან წწ. განსაკუთრებული ყურადღება ეთმობა ორნამენტულ-გეომ. კომპოზიციებს („ოპ-არტი"). ა. ხ. თანდათან უთმობს პოზიციებს სხვადასხვა ხასიათისა და მიზნების მქონე მიმდინარეობებს, რ-ებიც საგნობრივობისა და გამომხატველობისაკენ ისწრაფვიან.

პ. პ ი კ ა ს ო. კომპოზიცია. 1918. გუგენჰაიმის მუზეუმი. ნიუ-იორკი.

ა. გ ლ ე ზ ე. ბრუკლინის ხიდი. 1915. გუგენჰაიმის მუზეუმი. ნიუ-იორკი.

ილუსტრაცია — იხ. ჩანართი, გვ. 64.

*ლიტ.*: Л е б е д е в А. К., К спорам об абстракционизме в изобразительном искусстве, М., [1967]; Л и ф ш и ц М., Р е й н г а р д т Л., Кризис безобразия..., М., 1967; С т о й к о в А., Критика абстрактного искусства и его теории, М., 1964.

**აბსტრაქცია** (ლათ. abstractio — მოცილება, განყენება), საგნებისა და მოვლენების გარკვეულ თვისებათაგან და ამ საგნებსა და მოვლენებს შორის არსებულ გარკვეულ მიმართებათაგან განყენება, ა ბ ს ტ რ ა ჰ ი რ ე ბ ა, ხოლო დანარჩენი თვისებებისა და მიმართებების (ხშირად ერთი რომელიმე თვისების ან მიმართების) ცალკე გამოყოფა, ამ საგნებისა და მოვლენებისაგან დამოუკიდებელი ობიექტების სახით განხილვა. ა-ის შედეგია თვისების ან მიმართების გამომხატველი ცნება ან აბსტრაქტული, იდეალური ობიექტი, რ-იც მხოლოდ თავდაპირველი საგნებისა და მოვლენებისაგან გამოყოფილი თვისებებისა და მიმართებების მქონეა (ასეთ ობიექტს იდეალიზებულ ობიექტსაც უწოდებენ). ტერმინი „ა." პირველად იხმარა *ბოეთიუსმა* როგორც არისტოტელესეული ბერძნული ტერმინის (aphaurein) ლათინური შესატყვისი. ა. შემეცნების ერთ-ერთი აუცილებელი მომენტია, იგი საშუალებას გვაძლევს განვიხილოთ სინამდვილის თავისებურებანი „წმინდა სახით". „ყ ვ ე ლ ა მეცნიერული (სწორი, სერიოზული, არაუაზრო) აბსტრაქცია ასახავს ბუნებას უფრო ღრმად, უფრო სწორად, უფრო ს რ უ ლ ა დ" (ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., ფილოსოფიური რვეულები, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 38, გვ. 107). მეცნ. ყველა ცნება (ღირებულება, სიკეთე, რიცხვი, მატერია, მასა, ატომი და ა. შ.) სწორედ ა-ის გზით არის მიღებული. ა., როგორც ფსიქ. აქტი, ადამიანის აზროვნების ოპერაციაა, რაც კონკრ. (ხშირად ემპირიული) საგნებიდან ცნებებზე გადასვლაში მდგომარეობს. მეორე მხრით, ა. არის კვლევის პროცესში ახალი ობიექტის შემოტანა, პოსტულირება გარკვეული ლოგიკური პრინციპების მიხედვით. არსებობს სხვადასხვა სახის ა. თითოეული მათგანი სრულიად გარკვეულ სიტუაციაში გვაძლევს სრულიად გარკვეული სახის ახალი ობიექტის შემოტანის საშუალებას. ა ბ ს ტ რ ა ქ ც ი ი ს პ რ ი ნ ც ი პ ი. თუ მოცემულია ეკვივალენტობის ტიპის მიმართება, მაშინ ეს მიმართება მისი განსაზღვრების მთელ არეს (ე. ი. იმ საგნების ერთობლიობას, რ-თა შორისაც შეიძლება არსებობდეს ეს მიმართება) ყოფს კლასებად, რ-ებიც ერთმანეთს არ კვეთენ (როგორი წყვილიც უნდა ავიღოთ ამ კლასებისა, მათ საერთო საგანი არ ექნებათ). ამ კლასებს მოცემული მიმართების ა-ის კ ლ ა ს ე ბ ი ეწოდება, ხოლო კლასების მთელ სიმრავლეს — ფ ა ქ ტ ო რ - ს ი მ რ ა ვ ლ ე. ორი საგანი შევა ა-ის ერთსა და იმავე კლასში მხოლოდ მაშინ, როდესაც მათ შორის ადგილი აქვს მოცემულ მიმართებას. ასეთ შემთხვევაში შეგვიძლია ვთქვათ, რომ ა-ის ერთსა და იმავე კლასში მოხვედრილი საგნები ერთმანეთის იგივეობითია რაღაც თვალსაზრი-

აბსტრაქტული ხელოვნება. კ. ბ რ ი ნ კ უ შ ი. ადამი და ევა. 1921. გუგენჰაიმის მუზეუმი. ნიუ-იორკი.

აბსტრაქტული ხელოვნება ჟ. ა რ პ ი. მცენარე. 1938 გუგენჰაიმის მუზეუმი. ნიუ-იორკი.

სით. უფრო ზუსტად, შეგვიძლია დავუშვათ, რომ ა-ის თითოეული კლასისათვის არსებობს ობიექტი, რ-იც არის ამ კლასში შემავალი საგნების საერთო თვისება ან საგანი, რ-საც მხოლოდ ეს თვისება აქვს, ა-ის კლასის წევრები კი მივიჩნიოთ ამ ობიექტის კონკრეტულ წარმომადგენლებად, ეგზემპლარებად. ახალ ობიექტებზე ამბობენ, რომ ისინი მიღებული არიან ეკვივალენტობის მოცემულ მიმართებასთან დაკავშირებული ა-ით. მაგ., პარალელობის მიმართება წრფეებს შორის გვაძლევს წრფეთა სიმრავლის ზემოდახასიათებულ დაყოფას. ა-ის თითოეულ კლასში მოხვდება ყველა ერთმანეთის პარალელური წრფე, ხოლო მათი საერთო თვისება იქნება გარკვეული მიმართულება. სწორედ მიმართულების ცნება იქნება ის ახალი ობიექტი, რ-იც პარალელობასთან დაკავშირებული ა-ით მიიღება. ა-ის პრინციპი არის დაზუსტებული სახე ე. წ. განმაზოგადებელი ა-ისა, რ-იც საგანთა ერთობლიობის და ამ ერთობლიობაში შემავალი ყველა საგნის საერთო თვისების დამოუკიდებელი ობიექტის სახით გააზრებაში მდგომარეობს. ა-ის პრინციპს ხშირად გაიგივების ა-ს უწოდებენ. ა-ის პრინციპის თანახმად ვადგენთ სხვადასხვა დროს დანახული მზის იგივეობას (თუმცა მზის ყოველი აღქმა სხვადასხვაგვარია), ვცნობთ სხვადასხვანაირად ჩაცმულ ნაცნობს, სხვადასხვა ტექსტში ამოვიკითხავთ ერთსა და იმავე ასოს, როგორც აბსტრაქტული ასოს კონკრეტულ წარმომადგენელს. ა-ის პრინციპი უფლებას გვაძლევს ვილაპარაკოთ ერთი და იმავე სიმბოლოს ან ტერმინის სხვადასხვა შესვლაზე მოცემულ კონტექსტში და ა. შ. ფუნქციური აბსტრაქცია საშუალებას გვაძლევს ენობრივ გამოსახულებათა საფუძველზე შემოვიტანოთ კვლევის სფეროში არაენობრივი ობიექტები, კერძოდ, *ფუნქციები, კლასები, ატრიბუტები*. თუ მოცემულია $x$ თავისუფალცვლადიანი $A$ გამოსახულება (სადებულებო ფორმა ან ტერმი), მაშინ შეგვიძლია დავუშვათ, რომ არსებობს ფუნქცია, რ-იც ცვლადის ნებისმიერი ფასისათვის იღებს იმ ფასს, რასაც გამოხატავს $A$-იდან $x$ ცვლადის აღნიშნული ფასით შენაცვლების გზით მიღებული დებულება ან მუდმივი ტერმი (საკუთარი სახელი). ამ ახალ ობიექტს ასე აღნიშნავენ: $\lambda x A$ ან $x \lambda A$. თუ თავისუფალი ცვლადები ერთზე მეტია, მაშინ ფუნქციური ა. გვაძლევს მრავალარგუმენტიან ფუნქციას. თუ $A$ სადებულებო ფორმაა, მაშინ მიღებული ფუნქცია იქნება ატრიბუტი (თვისება ან მიმართება). მაგ., სადებულებო ფორმიდან „$x$ არის $y$-ის მშობელი", რ-იც ენობრივი გამოსახულებაა, შეგვიძლია გადავიდეთ ისეთ ობიექტზე, როგორიცაა მშობლობის მიმართება, რ-იც უკვე აღარ არის ენობრივი ობიექტი. სადებულებო ფორმისაგან ფუნქციური ა-ის შედეგია აგრეთვე კლასი ისეთი საგნებისა, რ-ებიც ამ სადებულებო ფორმას ჭეშმარიტ დებულებად აქცევს. ფუნქციური ა. არის დაზუსტებული სახე ე. წ. მაიზოლირებელი ა-ისა, რ-იც ცალკეული საგნის ენაში გამოხატული რომელიმე თვისების ან სხვა საგნებთან მისი რომელიმე მიმართების ცალკე ობიექტად აზრობრივ გამოყოფაში მდგომარეობს.

ა-ის სხვა სახეებია *აბსტრაქცია აქტუალური უსასრულობისა* და *აბსტრაქცია პოტენციური განხორციელებადობისა*. შემეცნების თეორიის თვალსაზრისით მნიშვნელოვანია ა-ის სახე — *ექსპლიკაცია*. ა-ით მიღებული ობიექტების რეალური არსებობის საკითხი ფილოს. საკითხია და მისი გადაწყვეტა ა-ის ყოველი სახისათვის ცალკე ხდება. იხ. აგრეთვე *ყოფიერება, ცნების თეორიები, ინტუიციონიზმი*.

*ლიტ*.. ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., ფილოსოფიური რვეულები, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 38; დიალექტიკური მატერიალიზმი, თბ., 1970; ტ ა რ ს კ ი ა., ლოგიკისა და დედუქციურ მეცნიერებათა მეთოდოლოგიის შესავალი, თბ., 1971; А л е к с а н д р о в П. С., Введение в общую теорию множеств и функций, М.—Л., 1948; Г о р с к и й Д. П., Вопросы абстракции и образование понятий, М., 1961; S c h o l z H., S c h w e i t z e r H., Die sogenannten Definitionen durch Abstraktion, Lpz., 1935.

**აბსტრაქცია აქტუალური უსასრულობისა,** მათემატიკისა და ლოგიკის ერთ-ერთი ძირითადი აბსტრაქცია; განყენება უსასრულო სიმრავლის დასრულებულად, აქტუალურად არსებობისა და განხილვის შეუძლებლობისაგან. სიმრავლეების ელემენტთა არსებობისა და მათი მიმოხილვის პრაქტიკული, რეალური შესაძლებლობები ყოველთვის შემოსაზღვრულია. ა. ა. უ. იდეალიზაციაა, რ-ის თანახმადაც უსასრულო სიმრავლის ყველა ელემენტი ჩვენთვის თითქოს ერთბაშად, დასრულებულად არის მოცემული, ისევე როგორც სასრული სიმრავლის ელემენტები, ოღონდ ადამიანის მიერ მათი სრული მიმოხილვის შეუძლებლობა უგულებელყოფილია. ა. ა. უ. ემყარება უსასრულო სიმრავლეების თავისთავადი, აბსოლუტური არსებობის რწმენას. მისი მიღება ნიშნავს უსასრულო სიმრავლეებზე ლოგიკის ყველა კანონის გავრცელებას, რ-ებიც სამართლიანია სასრული, რეალურად დასრულებული სიმრავლეებისათვის. ეს უპირველეს ყოვლისა ეხება არისტოტელეს ლოგიკის ე. წ. გამორიცხული მესამის კანონს. (იხ. *აზროვნების კანონები*).

**აბსტრაქცია გაიგივებისა,** იხ. სტ. *აბსტრაქცია*.

**აბსტრაქცია პოტენციური განხორციელებადობისა,** მათემატიკისა და ლოგიკის ერთ-ერთი ძირითადი აბსტრაქცია; *კონსტრუქციული ობიექტების* აგებისას ადამიანის შესაძლებლობათა განყენება იმ რეალური საზღვრებისაგან, რ-ებიც აღმოცენებულია მასალის, ადგილისა და დროის უკმარობით. პრაქტიკული თუ თეორიული კონსტრუქციული საქმიანობისას განუსაზღვრელი რაოდენობით არასოდეს არა გვაქვს არც მასალა, არც ადგილი და არც დრო. ა. პ. გ. უფლებას გვაძლევს აგებულად, განხორციელებულად ჩავთვალოთ ობიექტები, თუ მათი კონსტრუირება მხოლოდ დასახელებულ დაბრკოლებებს აწყდება, მასალა და ადგილი რომ გვყოფნოდა და ჩვენი სიცოცხლე საკმარისი დროით გახანგრძლივებულიყო, ამგვარ ობიექტებს ნამდვილად ავაგებდით. ასეთი აბსტრაქციის თანახმად, განხორციელებულად ითვლება ყოველი ჩანაფიქრი, პროექტი, გეგმა ან სამუშაო, თუ მითითებულია მათი რეალიზაციის, კონსტრუქციული განხორციელების წესები. ა. პ. გ. საშუალებას გვაძლევს ვილაპარაკოთ, მაგალითად, ნებისმიერ ნატურალურ რიცხვზე (ისეთზეც, რომლის ჩასაწერად არ გვეყოფა არც მელანი, არც ქაღალდი და არც მთელი ჩვენი სიცოცხლე), ნებისმიერი ორი ნატურალური რიცხვის ჯამზე, ნამრავლზე და ა. შ. ეს აბსტრაქცია საფუძვლად უდევს უსასრულობის ე. წ. კონსტრუქციულ (ინტუიციონისტურ) გაგებას; ნებისმიერი კონსტრუქციული ობიექტების, ვთქვათ, ნატურალური რიცხვების, მიმდევრობაზე ბჭობა არ ნიშნავს, თითქოს მათი სიმრავლე აქტუალურად, დასრულებული „ობიექტის" სახით გვქონდეს მოცემული. ასეთი მიმდევრობა უნდა მივიჩნიოთ სასრულ ერთობლიობად, რ-საც ყოველთვის შეიძლება დაემატოს კიდევ ერთი ახალი წევრი. ამ აბსტრაქციის თანახმად გაგებულ უსასრულობას ზოგჯერ „დაუსრულებელ", „ქმნად" უსასრულობას უწოდებენ. უსასრულობის ასეთი გაგება მიჯნავს ინტუიციონისტურ ლოგიკასა და ინტუიციონისტურ მათემატიკას კლასიკურისაგან, სადაც შეწყნარებულია *აბსტრაქცია აქტუალური უსასრულობისა*. იხ. აგრეთვე *კონსტრუქტივიზმი*.

*ლიტ*.: М а р к о в А. А., О конструктивной математике, «Труды Матем. ин-та им. В. А. Стеклова», 1962, т. 67; მ ი ს ი ვ ე, Теория алгорифмов, იქვე, 1954, т. 42.

**აბსტრაქცია ფუნქციური,** იხ. სტ. *აბსტრაქცია*.

**აბსტრაქციის პრინციპი,** იხ. სტ. *აბსტრაქცია*.

**აბსტრაქციონიზმი,** იხ. *აბსტრაქტული ხელოვნება*.

**აბსურდამდე დაყვანა** (reductio ad absurdum), წინააღმდეგობამდე დაყვანა, დამტკიცების, დასაბუთების მეთოდი, რ-იც გულისხმობს: ა. რაიმე დებულება დამტკიცებულია, თუ ამ დებულების უარყოფისაგან (შესაძლოა, სხვა, წინასწარ დამტკიცებული ან მიღებული დებულების გამოყენებით) გამოყვანილია წინააღმდეგობა, *აბსურდი;* ბ. რაიმე დებულება დარღვეულია (ე. ი. დამტკიცებულია ამ დებულების უარყოფა), თუ ამ დებულებისაგან (შესაძლოა, სხვა, წინასწარ დამტკიცებული და მიღებული დებულების გამოყენებით) გამოყვანილია წინააღმდეგობა. ა. დ-ის მეთოდის სისწორე ემყარება გამოყვანადობის შემდეგ თავისებურებას: თუ რაიმე $A$ დებულებისაგან გამოყვანადია $B$ დებულება, მაშინ $A \supset B$ დებულება ჭეშმარიტია (ან ზოგადმართებულია, თუ ის სადებულებო ფორმაა). მაგრამ თუ ამავე დროს $B$ არის აბსურდი, მაშინ ის მცდარია, როგორიც უნდა იყოს მისი სტრუქტურა, და მაშინ მცდარი უნდა იყოს $A$-ც (ანუ ჭეშმარიტი უნდა იყოს $\neg A$), წინააღმდეგ შემთხვევაში $A \supset B$ იქნებოდა მცდარი (იხ. *მაკავშირებელი*). ა. დ-ის სახის ყოველი დამტკიცებისათვის იყენებენ დასკვნის შემდეგ წესებს:

$$\text{ა. } \frac{\neg A \supset B, \neg A \supset \cdot \neg B}{A} \quad \frac{\neg A \supset A}{A};$$

$$\text{ბ. } \frac{A \supset B, A \supset > B}{\neg A} \quad \frac{A \supset \neg A}{\neg A}.$$

ა. დ-ის დამახასიათებელ ორ სახეს შორის განსხვავებაზე იხ. სტ. *ირიბი დამტკიცება*.

**აბსურდი** (ლათ. absurdus—უაზრო, შეუსაბამო), შეუსაბამობა, უაზრობა, აშკარა მცდარობა 1. (ლოგიკაში) დებულება, რ-ის სიყალბის დასადგენად საკმარისია მისი ლოგიკური აღნაგობის ანალიზი და არ არის საჭირო ფაქტები. მაგ., „სამკუთხედს აქვს ოთხი კუთხე" (შდრ. *კონტრადიქცია*). 2. ცნება, რ-საც თანამედროვე დას. ფილოსოფიაში, ლიტ-რასა და ხელოვნებაში ხშირად მიიჩნევენ ადამიანის ცხოვრების ძირითად მახასიათებლად. გამოხატავს ადამიანის არსებით მისწრაფება-პრეტენზიებისა და მათი განხორციელების რეალურ შესაძლებლობათა შეუსაბამობას. ა-ის თემას განსაკუთრებული ადგილი უჭირავს ა. *კამიუს* შემოქმედებაში. იხ. აგრეთვე *ავანგარდიზმი, ეგზისტენციალიზმი*.

**აბსცესი** (ლათ. abscessus—ჩირქგროვა), შემოსაზღვრული ჩირქოვანი ანთება. ჩნდება ორგანიზმში ჩირქმბადი მიკრობის მოხვედრის ან რომელიმე დაავადების (პნევმონია, ტრავმა და ა. შ.) გართულების შედეგად. ქსოვილში მოხვედრილი მიკრობი იწვევს ანთებას და ქსოვილის კვდომას. მკვდარი ქსოვილის ადგილზე წარმოიქმნება ჩირქოვანი ღრუ, რ-იც საღი ქსოვილებისგან კაფსულით გამოიყოფა. ა. შეიძლება გაჩნდეს კანქვეშ, კუნთებში, ძვლებში, რომელიმე ორგანოში (ტვინი, ფილტვი, ღვიძლი და სხვ.) ან ორგანოებს შორის. კანქვეშ ან ლორწოვანი გარსის ქვეშ განვითარებული ა. იწვევს კანისა და ლორწოვანას შეწითლებას, შესივებას, ტკივილს, ადგილ. და საერთო ტემპ-რის აწევას. თუ ა. რომელიმე ორგანოში განვითარდა, მოშლის ამ ორგანოს ფუნქცი-

ას. ზოგადი მოვლენებიდან აღინიშნება მაღალი ტემპ-რა, შემცივნება, ოფლიანობა, საერთო სისუსტე, სისხლში — ლევკოციტოზი, ერითროციტების დალექვის რეაქციის (ედრ) აჩქარება. ზედაპირული ა-ის კაფსულის კედელი შეიძლება გათხელდეს, გაიხსნას, ჩირქი გარეთ გამოვიდეს და ავადმყოფი სავსებით განიკურნოს, ანდა წარმოიქმნას ქრონ. ჩირქმდენი *ფისტულა*. პლევრის ან პერიტონეუმის ღრუში ა-ის გახსნამ შეიძლება სასიკვდილო გართულება გამოიწვიოს. ა-ის მკურნალობა ძირითადად ქირურგიულია.

*თ. ახმეტელი.*

**აბსცისა** (ლათ. abscissus — მოკვეთილი), წერტილის ერთ-ერთი კოორდინატი დეკარტის კოორდინატთა სისტემაში (იხ. *ანალიზური გეომეტრია*). მეტწილად x-ით აღინიშნება.

**აბუ,** მთა ინდოეთში (რაჯასტანის შტატი), *ჯაინიზმის* ერთ-ერთი რელიგ. ცენტრი. მთაზე აღმართულია თეთრი მარმარილოს ტაძრები, მ. შ. ადინათჰის ტაძარი (აგო ვიმალა-შაჰმა, 1031), რ-ის ეზოში 52 საკურთხეველია; ნემინათჰის ტაძარი (აგო რაჯა თეჯაპალამ, 1230). მის ეზოში 39 საკურთხეველია. ტაძართა ინტერიერებს დახვეწილი ორნამენტი და ფერადი ქვების ინკრუსტაცია ამკობს. საკურთხევლებში ჯაინიზმის მოძღვართა ქანდაკებები დგას.

**აბუ ალი იბნ ალ-ჰაისამი,** იხ. *იბნ ალ-ჰაისამი.*

**აბუ ალი იბნ სინა,** იხ. *იბნ სინა.*

**აბუ-ბაქარი** აჰმედხან (ფსევდ.; ნამდვ. გვარი აჰმედხან აბაქაროვი) (დ. 12. XII. 1931), დარგუელი საბჭ. მწერალი. 1954 გამოაქვეყნა ლექსების კრებული „გარიჟრაჟი", შემდეგ — პოემა „მწარე თქმულება" (1955), მოთხრობები „თემირ-ბულათი" (1957), „ძეგლი გზის პირას" (1958), „დარგუელი ქალიშვილები" (1962, ქართ. თარგმ. 1971), „თოვლის კაცები" (1966), „გოდეკანის ყელსაკიდი" (1967) და სხვ., პიესები „ნაბდიანი ხალხი" (1959), „ოქროსხელიანი ნურ-ედ-დინი" (1964). წერს ბავშვებისთვისაც. ა-ის ერთ-ერთი მოთხრობის მიხედვით კინოსტუდია „ქართულმა ფილმმა" შექმნა მხატვრ. ფილმი „სამკაული ჩემი სატრფოსათვის" (რეჟ. თ. აბულაძე). დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის" ორდენით.

**აბუ ბაქრი** აბდ ალ-ლაჰ იბნ უსმან ალ-სიდიკ (572 ან 573—634), არაბთა პირველი ხალიფა (632-იდან), „სიმართლისმოყვარულად" (ალ-სიდიკი) წოდებული. მაჰმადის ერთ-ერთი პირველი და ყველაზე თავგამოდებული მიმდევარი. ადრე მექაში ვაჭრობდა. 622 მაჰმადთან ერთად მედინაში გადასახლდა. მაჰმადის სიკვდილის შემდეგ მუსლ. თემის მეთაურად აირჩიეს და „ხალიფა რასულ ალაჰის" (ალაჰის მოციქულის მოადგილე) ტიტული მიიღო. ჩაახშო აჯანყებები გადასახადებით უკმაყოფილო არაბი ტომებისა, რ-თაც ე. წ. ცრუ მოციქულები მეთაურობდნენ. შეინარჩუნა მუსლ. სახელმწ. მთლიანობა. მისი ხალიფობის დროს არაბებმა დაპყრობითი ომები წამოიწყეს. 633 შეიჭრნენ ირანში, 634 დალაშქრეს ბიზანტ. სამფლობელო — პალესტინა.

**აბუ ბაქრ ქელევი** (გ. 1366), *სარბედართა აჯანყების* (1365—66) ერთ-ერთი ხელმძღვანელი სამარყანდში. ხელოსანი — ბამბის მპენტავი. თავი გამოიჩინა *მავერანაჰრზე* მოგოლისტანის ხანის ილიასხოჯას თავდასხმის დროს. სამარყანდის ამირების ჰუსაინისა და თემურის (თემურლენგი) დამარცხებისა და გაქცევის შემდეგ ქალაქის მოსახლეობამ ა-სა და *მავლანა ზადეს* მეთაურობით მედგარი წინააღმდეგობა გაუწია მონღოლებს და უკუაგდო ისინი.

**აბუბაცერი,** იხ. *იბნ ტუფაილი.*

**აბუ დაჰბალ ალ-ჯუმაჰი** ვაჰბ იბნ ზამა (გ. 715 შემდეგ), არაბი პოეტი *კურაიშის* გვარისა. მოღვაწეობდა მექაში. ხალიფატის შინააშლილობაში *ომაიანების* წინააღმდეგ გამოდიოდა. იყო ე. წ. ახალი მიმართულების წინამორბედი პოეტი. სახელი გაითქვა როგორც ლირიკოსმა. მისი პოეზიის მთავარი თემაა სიყვარული. წერდა ოდებსაც და პოლიტ. შინაარსის ელეგიებსაც.

*ლიტ.*: Крачковский И. Ю. Поэт корейшитской плеяды, Избр. соч., т. 2, М.—Л., 1956.

**აბუდელაურის მყინვარი,** მცირე მყინვარი ხევსურეთში, ჭიუხის მასივის ჩრდ.-აღმ. კალთაზე. ზ. დ. 1900 *მ*. მყინვარის ზემოქმედების გეომორფოლ. ნიშნები კარგად არის გამოხატული *ცირკების, კარების, მორენების* სახით. ა. მ-იდან გამოედინება მდ. აბუდელაური (ხევსურეთის არაგვის მარჯვ. შენაკადი).

**აბუ დულამა** ზანდ იბნ ალ-ჯავნ (გ. 777), არაბულენოვანი ზანგი პოეტი. მოღვაწეობდა ხალიფების ალ-მანსურისა და ალ-მაჰდის კარზე. პოპულარობა მოიპოვა სატირული ლექსებით, რ-ებიც შემორჩენილია საყოველთაოდ ცნობილი ანეკდოტების სახით. მისი მრავალი ხატოვანი გამოთქმა ანდაზად იქცა.

**აბუ დულაფი** მისარ იბნ მუჰალჰილ ალ-ხაზრაჯი ალ-იანბუი, X ს. არაბი პოეტი, მოგზაური და მეცნიერი. იმოგზაურა ჩინეთში, ინდოეთში, ირანსა და ამიერკავკასიაში. X ს. 50-იან წწ. იყო თბილისში. ცნობილია ა. დ-ის ორი „რისალა" (წერილი, დღიური). პირველი აღწერს ა. დ-ის მოგზაურობას ჩინეთში, მეორე — ირანსა და ამიერკავკასიაში. საინტერესოა ა. დ-ის ცნობები ძვირფასი წიაღისეული სიმდიდრეების, მინერ. წყაროებისა და სამკურნალო მცენარეების შესახებ. მეორე „რისალაში" აღწერილია X ს. თბილისი.

*თხზ.*: Вторая записка Абу Дулафа. Изд. текста и пер. П. Г. Булгакова и А. Б. Халидова, М., 1960.

**აბუ-ზაბი,** აბუ-დაბი, არაბთა გაერთ. საამიროების დროებითი დედაქალაქი. გაშენებულია სპარს. ყურის ნაპირზე. აბუ-ზაბის საამიროს ადმ. ცენტრი. დაახლ. 40 ათ. მცხ. (1973). სავაჭრო-სატრანსპ. პუნქტი, ნავთობმოპოვების ცენტრი; მარგალიტის მოპოვება, თევზჭერა.

**აბუ თამამი** ჰაბიბ იბნ ავს (დაახლ. 804 ან 806, ჯასიმი, დამასკთან, — 843 ან 846), არაბი პოეტი, აბასიანების კარის მეხოტბე. მისი პოეტური დივანი შეიცავს ტრადიციულ ჟანრებს: ხოტბას, სატირას, დატირებასა და სხვ. ბუნების აღწერის ოსტატია. ა. თ-ის მცირე ზომის ლექსებისა და აფორიზმების სათავე ძვ. არაბ. ფოლკლორია. მის ფილოს. ლირიკას ბერძნ. ფილოს. გავლენა ატყვია. შეკრიბა არაბ. პოეზიის ნიმუშები და შეადგინა ცნობილი ანთოლოგიები, მ. შ. „წიგნი სიმამაცისა" („ქითაბ ალ-ჰამასა"), რ-შიც შევიდა როგორც ისლამამდელი, ისე აბასიანთა ხანის პოეტების საუკეთესო ლექსები.

**აბუ იუსუფი** იაკუბ იბნ იბრაჰიმ ალ-ანსარი ალ-ქუფი (731—798), არაბი სამართლისმცოდნე, *აბუ ჰანიფას* მოწაფე და მიმდევარი. სახალიფოს პირველი ყადი ალ-ყუდათი (ყადთა ყადი). ცნობილია ჰარუნ ალ-რაშიდის დავალებით დაწერილი მისი „ხარაჯის წიგნი" („ქითაბ ალ-ხარაჯი"), რ-შიც მოცემულია პასუხები ხალიფის მიერ აბასიანთა სახალიფოს პოლიტ.-ადმ. და ეკონ. ცხოვრების სხვადასხვა საკითხთან დაკავშირებით დასმულ კითხვებზე. წიგნი VII—VIII სს. სახალიფოს სოც.-ეკონ. ისტ. ძვირფასი წყაროა.

**აბუკირის ბრძოლა,** ბრძოლა ინგლ. და საფრ. ფლოტებს შორის აბუკირის ყურეში (მდ. ნილოსის შესართავთან) 1798 წ. 1—2 აგვისტოს. საფრ. ფლოტი (სარდალი ვიცე-ადმ. ბრიუესი; 13 სახაზო გემი, 4 ფრეგატი და რამდენიმე მცირე ხომალდი, 10 ათასი კაცი, 1183 ქვემეხი), რ-იც თან ახლდა გენ. ბონაპარტის არმიას *ეგვიპტის ექსპედიციაში,* აბუკირის ყურეში იდგა. ინგლ. ფლოტი (სარდალი კონტრ-ადმ. ჰ. *ნელსონი;* 14 სახაზო გემი, 1 ბრიგი, 8 ათასი კაცი, 1012 ქვემეხი) 1 აგვ. დილით მოულოდნელად დაესხა თავს ფრანგებს. ინგლ. 4 სახაზო გემი საფრ. ფლოტსა და სანაპიროს შორის შეიჭრა და იქიდან მიიტანა იერიში, 4-მა ფრანგებს ზღვიდან შეუტია, 2 ცენტრს შეებრძოლა. ორმხრივ საარტილ. ცეცხლში მოხვედრილი საფრ. ფლოტი სრულიად განადგურდა: 9 გემი დანებდა ინგლისელებს, 4 ჩაიძირა, 4-მა შეძლო თავის დაღწევა. ბრძოლაში დაიღუპა, დაიჭრა, ტყვედ ჩავარდა 6 ათასზე მეტი ფრანგი. დაიღუპა ბრიუესიც. ინგლისელებმა დაკარგეს 900-მდე კაცი. ა. ბ-ის შემდეგ ინგლ. ფლოტი ხმელთაშუა ზღვაზე გაბატონდა. ეგვ. საექსპედიციო არმიას გადაეჭრა საფრანგეთთან დამაკავშირებელი საზღვაო კომუნიკაციები. ა. ბ-მ დააჩქარა ოსმალეთის ჩაბმა მეორე ანტიფრანგულ კოალიციაში და მნიშვნელოვნად განაპირობა ეგვ. ექსპედიციის მარცხი.

**აბუკურა,** IX ს. ქრისტიანი არაბი მწერლის თეოდორე ხარანელის ზედწოდება. იხ. *თეოდორე აბუკურა.*

**„აბუკურა",** ძვ. ქართ. მწერლობის ძეგლი. ამ სახელწ. მქონე ნაწარმოების არსებობა მეცნიერებისათვის ცნობილი გახდა „იოანესა და ექვთიმეს ცხოვრებიდან", სადაც იხსენიება მხოლოდ ძეგლის სათაური „ა." XIX ს. 80-იან წლებში გამოითქვა ვარაუდი, რომ ამ სახელში „ცხოვრების" ავტორი შეიძლება გულისხმობდეს რომელიმე აპოკრიფს (ძვ. ქართულში დამოწმებული აბუკოროფა — აპუკოროფას ანალოგიით) ან ხარანის ეპისკოპოსის *თეოდორე აბუკურას* რომელიმე თხზულებას. 1918 კ. კეკელიძემ გამოსცა „წამებაჲ წმიდისა მიქაელისი"... (კიმენი, ტ. 1). ამ ძეგლში აღწერილია საბაწმინდის მოღვაწის მიქაელის ამბავი, რ-იც თავის მოწაფეთათვის თეოდორე აბუკურას უამბია. მთხრობელის სახელი „ა." შემდეგ თხზულებას შერქმევია. თხზულება დაწერილია არაბ. ენაზე ვინმე ბასილის მიერ (IX ს.). „ა." X ს. დამდეგს ქართულად უთარგმნია უცნობ პირს. ძვ. ცნობის მიხედვით, ქართ. ტექსტი ბერძნულად უთარგმნია ექვთიმე მთაწმიდელს. „ა"-ს მეორე რედაქცია შეტანილია თეოდორე ედესელის „ცხოვრებაში", რ-იც ბერძნულიდან ქართულად თარგმნა ეფრემ მცირემ.

*ლიტ.*: კეკელიძე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1960.

**აბუ ლ-აბას ალ-საფაჰი** (724—754), *აბასიანების* დინასტიის პირველი ხალიფა



(750—54), „სისხლისმღვრელად" (ალ-საფაჰი) წოდებული (ბოლო ხანებში ეს შერქმეული სახელი გაგებულია როგორც „გულუხვი" — კაცი, რ-იც სტუმრისთვის საკლავს არ იშურებდა). ხელთ იგდო ძალაუფლება *აბუ მუსლიმის* აჯანყების შედეგად 750 მდ. ზაბზე *ომაიანების* საბოლოო განადგურების შემდეგ. ა-მ გაჟლიტა ომაიანთა თითქმის მთელი საგვარეულო. 754 თავისი რეზიდენცია გადაიტანა ქ. ანბარში მდ. ევფრატზე.



თ. აბულაძე.

**აბუ ლ-ათაჰია** აბუ ისჰაკ ისმაილ იბნ ალ-კასიმ იბნ სუვაიდ იბნ ქაისანი (748, ქუფა, — 825, ბაღდადი), არაბი პოეტი, ფილოს. ლირიკის პირველი წარმომადგენელი, *ზუჰდიას* ჟანრის ფუძემდებელი არაბ. პოეზიაში. ახალგაზრდობაში თიხის ჭურჭლით ვაჭრობდა. შემდეგ ბაღდადში აბასიანი ხალიფების (ალ-მაჰდის, ჰარუნ ალ-რაშიდის, ალ-მამუნის, ალ-ამინის) კარის პოეტი იყო. განიცადა მანიქევლური იდეების გავლენა, ერეტიკოსობა დასდეს ბრალად. მის *ღაზალებსა* და ე. წ. ღვინის ლექსებს (შემორჩენილია ფრაგმენტების სახით) იმ დროის გამოჩენილი მომღერლები ასრულებდნენ. ღაზალებში ასახულია პოეტის უიღბლო სიყვარული სამეფო კარის მხევალ უთბასადმი. ასკეტურ ლექსებში („ზუჰდიათი") მსჯელობს სიცოცხლის აზრზე, სიკვდილის გარდაუვალობის, ამქვეყნიური ცხოვრების ამაოებისა და სოც. უსამართლობის შესახებ. ა. იყო პოეტური მეტრიკის ნოვატორი. გავლენა მოახდინა არაბული ფილოს. ლირიკის უდიდეს წარმომადგენელ *ალ-მაარიზე*.

*ლიტ*.: Крачковский И. Ю., Поэтическое творчество Абу-ль-Атахии, Избр. соч., т. 2, М.—Л., 1956.



ი. აბულაძე.

**აბუ ლ-ალა ალ-მაარი,** იხ. ალ-*მაარი*.

**აბუ ლ-ალა განჯევი** (აბუ ლ-ულა განჯევი) მაჰმუდ ნიზამ ალ-დინი, XII ს. I ნახ. აზერბაიჯანელი პოეტი. იყო შირვანის ლიტერატურული სკოლის მეთაური. წერდა სპარსულად. სამეფო კარზე „მალექ ალ-შუარას" („პოეტთა მეფე") წოდება ჰქონდა. მისი კასიდები მაღალფარდოვნობითა და ფორმის დახვეწილობით გამოირჩევა. ლიტ-რის ისტორიას უფრო მის მოწაფესთან, ნათესავსა და მეტოქესთან *ხაკანისთან* პოეტური პაექრობის მეოხებით შემორჩა.

**აბულალი,** ჰერეთის მთავარი XI ს. დამდეგს. მთავრად დასვა ბაგრატ III-მ, როცა დაიპყრო ჰერეთის ქვეყანა (1008), როგორც კი ბაგრატმა ჰერეთი დატოვა, ადგილ. დიდებულებმა ა. გადააყენეს და კახეთის ქორეპისკოპოს დავითს მიემხრნენ, ამ უკანასკნელმა კი ჰერეთი კახეთს შეუერთა.

*წყარო*: მატიანე ქართლისა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 1, თბ., 1955.

**აბულასანი,** XII ს. მიწურულის საქართველოს სამეფოს დიდი მოხელე, ერისთავთ-ერისთავი, ამირთამირა, თამარ მეფის მეჭურჭლეთუხუცესი (კახაბერ ვარდანისძის შემდეგ). ა-ის რჩევით თამარის ქმრად მოიყვანეს ანდრია ბოგოლიუბსკის შვილი იური (გიორგი). იურის განდევნის შემდეგ ა. თამარმა შერისხა, ჩამოართვა მეჭურჭლეთუხუცესობა და რუსთავი. ამის შემდეგ ისტ. წყაროებში აღარ იხსენიება.

*წყარო*: ისტორიანი და აზმანი შარავანდედთანი, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 2, თბ., 1959.

*ნ. შოშიაშვილი*.

**აბულაძე** ალექსანდრე სერგის ძე [25. XII. 1898 (7. I. 1899), სოფ. ჩხარი, თერჯოლის რ-ნი, — 24. I. 1971, თბილისი], ქართველი საბჭ. ბიოქიმიკოსი, მედიც. მეცნ. დოქტორი (1939), პროფესორი (1939), საქ. სსრ მეცნ. დამსახ. მოღვაწე (1966). 1928 დაამთავრა თსუ ქიმიურ-ფარმაცევტული ფაკ-ტი, 1931—თბილ. სახელმწ. სამედ. ინ-ტი. 1937 — 48 იყო თბილ. სახელმწ. სტომატოლოგიური ინ-ტის ბიოქიმ. კათედრის გამგე, 1948—63 თბილ. სახელმწ. სამედ. ინ-ტის ბიოქიმ. კათედრის პროფესორი, 1950—71 საქ. სსრ ჯანდაცვის სამინისტროს კურორტოლოგიისა და ფიზიოთერაპიის სამეცნ.-კვლ. ინ-ტის ბიოქიმიის განყ-ბის ხელმძღვანელი. შეისწავლიდა ორგანიზმში ნივთიერებათა ცვლის თავისებურებებს.

**აბულაძე** დიმიტრი ანტონის ძე (1861 — 1938), ქართველი საბჭ. მეან - გინეკოლოგი, მედ. მეცნ. დოქტორი. პროფესორი. 1898 დაამთავრა კიევის უნ-ტის სამედ. ფაკ-ტი. კიევის სამედ. ინ-ტის მეანობა-გინეკოლოგიის კათედრის პროფესორი. ა-მ პირველმა უარყო თვალსაზრისი *ეკლამფსიის* კონტაგიოზურობის შესახებ და დაადგინა, რომ ეკლამფსიის პათოგენეზში გადამწყვეტ ი მნიშვნელობა თირკმლების ფუნქციის დარღვევას ენიჭება (1901). განსაკუთრებული პოპულარობა მოიპოვა საშვილოსნოს კედლებს მოცილებული მომყოლის გამოძევების ა-ის გარეგანმა მეთოდმა (1907), რ-საც აბულაძის ხერხი ეწოდება.

*თხზ*.: К технике выведения эоследа, «Журнал акушерства и женских болезней», 1907, т. 21, № 9.

**აბულაძე** თენგიზ ევგენის ძე (დ 31. I. 1924, ქუთაისი), ქართველი საბჭ. კინორეჟისორი. საქ. სსრ სახ. არტისტი (1967), დაღესტნის ასსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1972). 1943—1946 სწავლობდა თბილ. რუსთაველის სახ. სახელმწ. თეატრ. ინ-ტში. 1953 დაამთავრა საკავშ. კინემატოგრაფიის სახელმწ. ინ-ტის სარეჟისორო ფაკ-ტი (ს. იუტკევიჩის კლასი). ა-ის სადიპლომო ნამუშევარია კინონარკვევი „დიმიტრი არაყიშვილი". რეჟისორ რ. ჩხეიძესთან ერთად გადაიღო კინონარკვევები: „ჩვენი სასახლე" (1953), „ქართული ხალხური ცეკვის სახელმწიფო ანსამბლი" (1954) და მხატვრული ფილმი „მაგდანას ლურჯა" (1955; პირველი პრემია კანის საერთაშ. კინოფესტივალზე და დიპლომი ედინბურგის საერთაშ. კინოფესტივალზე, ორივე 1956). დადგა ფილმები: „სხვისი შვილები" [1958; პრემია იტალიის საერთაშ. კინოფესტივალზე, 1960; დიპლომები ლონდონისა და ტაშკენტის (1958), ჰელსინკის (1959) საერთაშ. კინოფესტივალებზე], „მე, ბებია, ილიკო და ილარიონი" (1962; პირველი ხარისხის დიპლომი, ბრატისლავის საერთაშ. კინოფესტივალი, 1963), „ვედრება" (1967; ვაჟა-ფშაველას მიხედვით; პირველი პრემია, სანრემოს საერთაშ. კინოფესტივალი, 1974) და „სამკაული ჩემი სატრფოსათვის" (1972). დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშისა და „საპატიო ნიშნის" ორდენებით.

*ლიტ*.: Зоркая Н., Тенгиз Абуладзе, წგნ.: Молодые режиссёры советского кино, Л.—М., 1962.

*მ. მგალობლიშვილი*.

**აბულაძე** ილია ვლადიმერის ძე (24.XI-1901, სოფ. ზემო საქარა, ახლანდ. ზესტაფონის რ-ნი—9. X. 1968 თბილისი). ქართველი საბჭ. ფილოლოგი. ძვ. ქართ. ენისა და მწერლობის მკვლევარი, არმენოლოგი, პალეოგრაფი, ლექსიკოგრაფი, რუსთველოლოგი, ფილოლ. მეცნ. დოქტორი (1946), პროფესორი (1947), საქ. სსრ მეცნ. აკად. წ.-კორ. (1950), საქ. სსრ მეცნ. დამსახ. მოღვაწე (1961). დაამთავრა თსუ-ს სიტყვიერებისა (1926) და საენათმეცნ. (1929) განყ-ბები. 1933-იდან ეწეოდა სამეცნ.-პედ. მოღვაწეობას. მისი ინიციატივით 1958 ჩამოყალიბდა საქ. სსრ მეცნ. აკად. ხელნაწერთა ინ-ტი, რ-ის დირექტორად მუშაობდა გარდაცვალებამდე. ავტორია ასზე მეტი ნაშრომისა, რ-თა მნიშვნელოვანი ნაწილი ქართ.-სომხ. ფილოლ. პრობლემებისადმია მიძღვნილი. ა-მ ძვ. მწერლობის ძეგლების ანალიზის საფუძველზე ცხადყო ქართ. სომხ. ლიტ. ურთიერთობის ორმხრივი ხასიათი. მასვე ეკუთვნის ძვ. ქართ. მწერლობის მნიშვნელოვანი (ნათარგმნი თუ ორიგინალური) ძეგლების მეცნ.-კრიტ. პუბლიკაციები (იაკობ ცურტაველი, მარტვლობაჲ შუშანიკისი, თბ., 1938; სულხან-საბა ორბელიანი, თხზ., ტ. 4—ლექსიკონი ქართული, წგნ. 1—2, თბ., 1965—66). მის სახელთან დაკავშირებულია კავკ. ალბანელთა ანბანის აღმოჩენა (1937).

*თხზ*.: ასურელ მოღვაწეთა ცხოვრების წიგნთა ძველი რედაქციები, თბ., 1955; «ბალავარიანის» ქართული რედაქციები, თბ., 1957; ქართლის ცხოვრების ძველი სომხური თარგმანი, თბ., 1953; ქართული და სომხური ლიტერატურული ურთიერთობა IX—X საუკუნეებში, თბ., 1944; ქართული წერის ნიმუშები. პალეოგრაფიული ალბომი, თბ., 1973; ძველი ქართული ენის ლექსიკონი, თბ., 1973.

*ლიტ*.: გამყრელიძე ა., პროფესორი ილია აბულაძე, კრ.: მრავალთავი. ფილოლოგიურ-ისტორიული ძიებანი (ეძღვნება პროფ. ილია აბულაძის ხსოვნას), [ტ.] 1, თბ., 1971 (ახლავს ა-ის ნაბეჭდი შრომების სია).

*ც. ქურციკიძე*.



კადრი ფილმიდან «ვედრება».

**აბულაძე** იუსტინე ირაკლის ძე [5(17). IV. 1874, სოფ. როკითი, ახლანდ. მაიაკოვსკის რ-ნი, — 1. VI. 1962, თბილისი], ქართველი საბჭ. ფილოლოგი, ირანისტი და რუსთველოლოგი. ფილოლ. მეცნ. დოქტ. (1938), პროფ., საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1943). სკკპ წევრი 1948-იდან. 1900 დაამთავრა პეტერბ. უნ-ტი (ქართ.-სომხ.-სპარს. ფილოლ. განხრით) აღმ. ფონდების შესასწავლად 1901 — 1902 იმოგზაურა შუა აზიასა (ტაშკენტი, ბუხარა, სამარყანდი) და დას. ევროპაში (ვენა, ბერლინი, პარიზი). საქართველოში დაბრუნების შემდეგ მუშაობდა მასწავლებლად, იყო საისტ.-საეთნოგრ. საზ-ბის გამგეობის წევრი, ამავე საზ-ბის მუზეუმის გამგე. 1918-იდან თსუ-ში კითხულობდა სპარს. ენისა და ლიტ-რის კურსს, სათავეში ედგა მის მიერვე ჩამოყალიბებულ სპარს. ფილოლ. კათედრას. ა. ქართ.-სპარს. ლიტ. ურთიერთობის კვლევის ერთ-ერთი ფუძემდებელია. იკვლევდა „შაჰ-ნამეს", „ვისრამიანს", ორჯერ გამოსცა „ვეფხისტყაოსანი" (1914, 1926) ვრცელი შესავლითა და ლექსიკონით. ეს ლექსიკონი შემდეგ პოემის პირველ საიუბილეო გამოცემას (1937) დაერთო. გამოსცა «„შაჰნამეს ანუ მეფეთა წიგნის" ქართული ვერსიები» I ტ. (1916), მონაწილეობდა II ტომის მომზადებაში (1934). მანვე დაურთო გამოცემას ლექსიკონი. წერილების სერია მიუძღვნა „ვისრამიანის" ქართ. და სპარს. ტექსტებს, მონაწილეობდა ამ ძეგლის გამოცემაში (1938), დაურთო ლექსიკონი. ა-ს ეკუთვნის სპარს. ენის პირველი სახელმძღვანელო ქართ. ენაზე (1936).

*თხზ.*: «ვისრამიანის» ტექსტისათვის, კრ.: ლიტერატურული მემკვიდრეობა, წგნ, 1, ტფ., 1935; რუსთველოლოგიური ნაშრომები. კრებული შეადგინა ი. მეგრელიძემ, თბ., 1967.

*ლიტ.*: კ ო ბ ი ძ ე დ., იუსტინე აბულაძის ცხოვრება და მოღვაწეობა, «თსუ შრომები», 1964, ტ. 108. *ა. გვახარია.*


ი. აბულაძე.

**აბულაძე** კალენიკე სარდიონის ძე (1895, სოფ. სიმონეთი, ახლანდ. თერჯოლის რ-ნი, — 21. IX. 1972, ლენინგრადი), საბჭ. ფიზიოლოგი, მედ. მეცნ. დოქტორი, პროფესორი, სსრკ მედიც. მეცნ. აკად. წ.-კორ. (1951). 1925 დაამთავრა ს. კიროვის სახ. სამხედრო-სამედიცინო აკადემია. 1932-მდე მუშაობდა სამხ. ექიმად ამიერკავკასიაში, 1932-იდან — ლენინგრადში ექსპერ. მედიც. ინ-ტში მეცნიერ თანამშრომლად, შემდეგ კი განაგებდა ამავე ინ-ტის უმაღლესი ნერვული მოქმედების პათოლოგიის ლაბორატორიას. აკად. ი. პავლოვის ხელმძღვანელობით შეისწავლა უმაღლესი ნერვული მოქმედების ფიზიოლ. კანონზომიერებანი, კერძოდ, ყნოსვის, სმენისა და მხედველობის რეცეპტორების მოშლით გამოწვეული ნერვული პროცესების დარღვევა ტვინის ქერქში. შეიმუშავა პირობითი და უპირობო ცრემლდენისა და ნერწყვის გამოყოფის გამოკვლევის ორიგინ. მეთოდები. მონაწილეობდა საბჭოთა კავშირ — ფინეთისა და დიდ სამამულო ომებში. დაჯილდოებულია ორდენებითა და მედლებით.

*თხზ.*: Безусловные и условные слюнные рефлексы по новой методике раздражения изолированных участков языка, Л., 1950.


კ. აბულაძე.

**აბულეთი,** კახეთის დიდგვაროვანი ფეოდალი XII ს. I ნახევარში, *აბულეთისძეთა* საგვარეულოს ფუძემდებელი, დავით აღმაშენებლისა და დემეტრე I-ის სარდალი. 1110 გიორგი ჭყონდიდელის დისწულ თევდორესა და ივანე ორბელთან ერთად სარდლობდა ქართველთა ლაშქარს, რ-მაც თურქთაგან გაათავისუფლა სამშვილდე. 1124 დავით აღმაშენებელმა ა. და მისი ძე ივანე ანისის გამგებლად დანიშნა. უკანასკნელად იხსენიება 1130.

*ნ. შოშიაშვილი.*

**აბულეთისძე** ივანე, კახეთის დიდგვაროვანი ფეოდალი XII ს. I ნახევარში. 1124 დავით აღმაშენებელმა ა. მამასთან, აბულეთთან, ერთად ანისის გამგებლად დანიშნა. დემეტრე I-ის მეფობაში ა-მ თურქთაგან გაათავისუფლა დმანისი. თამარის პირველი ისტორიკოსი მოიხსენიებს როგორც გამოჩენილ სარდალსა და თურქებთან მრავალი ბრძოლის მონაწილეს. პოლიტ. უთანხმოების გამო დემეტრე I-ის ბრძანებით მოკლეს.

*ლიტ.* იხ. სტ-თან ა ბ უ ლ ე თ ი ს ძ ე ნ ი.

*ნ. შოშიაშვილი.*

**აბულეთისძე** მოდისტოს, მღვდელმთავარი XII ს. I მეოთხედის საქართველოში. ფეოდ. არისტოკრ. ინტერესების აქტიური გამომხატველი. ა. დავით აღმაშენებლის საეკლ. პოლიტიკის წინააღმდეგი იყო. მიიტაცა საეკლ. ქონება. თავის ძმა ძაგან *აბულეთისძესთან* ერთად იბრძოდა მეფის ცენტრალისტური პოლიტიკის წინააღმდეგ, მაგრამ დამარცხდა და მღვდელმთავრობიდან გადააყენეს.

*ლიტ.* იხ. სტ-თან ა ბ უ ლ ე თ ი ს ძ ე ნ ი.

*ნ. შოშიაშვილი.*

**აბულეთისძე** ქირქიშ (თირქაშ), კახეთის დიდგვაროვანი ფეოდალი XII ს. II ნახევარში, ძე ივანე *აბულეთისძისა*. 60-იან წლებში ა. ამირახორ ლიპარიტ *ორბელსა* და ბექა სურამელთან ერთად სარდლობდა ქართველთა ჯარს, რ-მაც დაამარცხა თურქთა კოალიციური ლაშქარი და ანისი დაიცვა.

*ლიტ.* იხ სტ-თან ა ბ უ ლ ე თ ი ს ძ ე ნ ი.

*ნ. შოშიაშვილი.*

**აბულეთისძე** ძაგან, კახეთის დიდგვაროვანი ფეოდალი XII ს. I მეოთხედში. იბრძოდა დავით აღმაშენებლის ცენტრალისტური პოლიტიკის წინააღმდეგ. მეფის ლაშქართან ერთ-ერთ ბრძოლაში დამარცხებულმა შიომღვიმის მონასტერს შეაფარა თავი. მონასტერმა იგი ხელთ მისცა მეფეს. დავით აღმაშენებელმა ა-ის სახლს ჩამოართვა გიორგი II-ის მიერ ნაწყალობევი ზედაზნის ციხე, მუხრანი და შიომღვიმის მონასტერს გადასცა.

*ლიტ.* იხ. სტ-თან ა ბ უ ლ ე თ ი ს ძ ე ნ ი.

*ნ. შოშიაშვილი.*

**აბულეთისძე** ძაგან, კახეთის დიდგვაროვანი ფეოდალი XIII ს. შუა წლებში. კახეთის თემის პატრონი. 1258 მონაწილეობდა ბაღდადზე მონღოლთა ლაშქრობაში, საიდანაც დიდი ნადავლით დაბრუნდა. ნადავლის ნაწილით იყიდა სოფ. ანგროინი და შიომღვიმის მონასტერს შესწირა.

*ლიტ.* იხ. სტ-თან ა ბ უ ლ ე თ ი ს ძ ე ნ ი.

*ნ. შოშიაშვილი.*

**აბულეთისძენი,** კახეთის დიდგვაროვან ფეოდალთა საგვარეულო XII—XIII სს. გვარის ფუძემდებელია *აბულეთი*. მამულები არაგვისა და კახეთის თემის ხეობაში ჰქონდათ. ა. მნიშვნელოვან როლს ასრულებდნენ საქართვ. პოლიტ. ცხოვრებაში. იყვნენ ერისთავთერისთავები, გამოჩენილი სარდლები, საეკლ. მოღვაწენი. XIII ს. შემდეგ დაკნინდნენ, დაკარგეს მამულები და ერისთავთერისთავობა. 1405 დოკუმენტის ცნობით, აბულეთისძეთა მამულს აბაზასძეთა საგვარეულო დაეპატრონა.

*წყარო:* ჟ ო რ დ ა ნ ი ა თ., ქრონიკები და სხვა მასალა საქართველოს ისტორიისა და მწერლობისა, წგნ. 2, ტფ., 1897; ქართული სამართლის ძეგლები, ი. დოლიძის გამოც., ტ. 2, თბ., 1965; Всеобщая история Вардана Великого, пер. с арм. Н. Эмина, М., 1861; Օ ր բ ե լ ե ա ն Ս., Պատմութիւն նահանգին Սիսական, Թիփլիս, 1910:

*ნ. შოშიაშვილი.*

**აბული,** მთების *დიდი აბულისა* და *პატარა აბულის* გავრცელებული სახელწოდება.

**აბული,** ტბა ახალქალაქის რ-ნში, პატარა აბულის დას. ფერდობზე. ზ. დ. 2176 *მ*. ზედაპირის ფართ. 0,9 *კმ*², აუზის ფართ. 8,3 *კმ*², სიღრმე 1,4 *მ*. ტბის ქვაბული წაგრძელებულია ჩრდ.-დასავლეთიდან სამხრ.-აღმოსავლეთისაკენ. საზრდოობს თოვლის, წვიმისა და მიწისქვეშა წყლით. წყალდიდობა გაზაფხულის ბოლოსაა, წყალმცირობა — ზაფხულის ბოლოს ან შემოდგომის დასაწყისში. მუდმივი შენაკადები არა აქვს, გაუმდინარეა, უმეტესი ნაწილი დაფარულია წყალმცენარეებით. ტბაში ტორფის საკმაოდ სქელი ფენაა. ზამთარში იყინება. უთევზოა.

**აბული,** სოფელი ახალქალაქის რ-ნში (კარტიკამის სოფსაბჭო), მდ. ფარავნის შენაკად აბულის სათავეში. ზ. დ. 1960 *მ*, ახალქალაქიდან 12 *კმ*. კოლ-ბა (მეცხოველეობა). რვაწლ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ამბულატორია. ფარავნის ტბის მახლობლად ნაციხარ-ნაქალაქარია, პატარა აბულის მთაზე — გვიანდ. ანტიკური ან ადრინდ. ფეოდ. ხანის ნაციხარი, რ-ის გალავნის გეგმა რვაწახნაგოვანია, კედლები აგებულია მსხვილი ფილებით და სისქით 4 *მ* აღწევს. გარე კუთხეებთან აქვს კოშკები 7—8 *მ* სიმაღლისა.


აბული. ნაციხარი პატარა აბულის მთაზე.

**აბულია** (ბერძნ. a — უარყ. ნაწ., bulē — ნებისყოფა), ნებისყოფის ავადმყოფური შესუსტება ან სრული დაკარგვა; ინტერესების, ინიციატივისა და აქტივობის მკვეთრი დაქვეითება. ავადმყოფს არა აქვს გარკვეული გადაწყვეტილების მიღების უნარი. გვხვდება როგორც ნევროზის, ისე ფსიქოზის დროს. ა. უნდა განვასხვავოთ უნებისყოფობისაგან, რ-იც ხშირად არასწორი აღზრდის შედეგია. იხ. აგრეთვე *ნებისყოფა*.

**აბუ ლ-ქასიმი** ი უ ს უ ფ ი ბ ნ ა ბ უ ლ-ს ა ჯ (გ. 927), სამხრეთ აზერბაიჯანის არაბი ამირა (901—927) *საჯიდების* დინასტიისა. არაბთა სახალიფოს დაუძლურების პერიოდში დამოუკიდებელ მმართველობას მიაღწია. 908 განუდგა ხალიფას, რ-მაც იარაღით სცადა მისი დამორჩილება, მაგრამ უშედეგოდ. 909 აზერბაიჯანში ხალიფის ნაცვლობა ებოძა. ატარებდა აქტიურ საგარეო პოლიტიკას. 913—914 დალაშქრა სომხეთი, 914 — საქართველო (იხ. *აბუ ლ-ქასიმის ლაშქრობა საქართველოში 914*). 919 ქ. რეიზე გაილაშქრა და დამარცხდა. ა. ქ. ხალიფის ბრძანებით დააპატიმრეს. 922 გაათავისუფლეს და ძველ თანამდებობაზე აღადგინეს. 927 *კარმატებთან* ბრძოლაში ტყვედ ჩავარდა და მოკლეს.

*ლიტ.* იხ. სტ-თან ა ბ უ ლ-ქ ა ს ი მ ი ს ლ ა შ ქ რ ო ბ ა ს ა ქ ა რ თ ვ ე ლ ო შ ი 914.

**აბუ ლ-ქასიმის ლაშქრობა საქართველოში 914,** არაბების შემოსევა საქართველოში სამხრ. აზერბაიჯანის ამირა აბუ *ლ-ქასიმის* მეთაურობით. ლაშქრობის მიზანი იყო არაბთა შერყეული ხელისუფლების განმტკიცება. აბუ ლ-ქასიმი ჯერ თბილისს მივიდა, იქიდან კი კახეთში გაილაშქრა და აიღო უჯარმისა და ბოჭორმის ციხეები. შემდეგ დაუზავდა კახეთის ქორეპისკოპოს კვირიკეს და უჯარმა დაუბრუნა. კახეთიდან აბუ ლ-ქასიმი ქართლში გადავიდა და მოაოხრა. ქართველებმა თვითონვე „მოარღუივნეს ზღუდენი უფლისციხისანი", რათა მტერი იქ ვერ გამაგრებულიყო. არაბებმა დაარბიეს სამცხე-ჯავახეთიც, მაგრამ კარგად გამაგრებული თმოგვის ციხე ვერ აიღეს. შემდეგ ყველის ციხეს შემოარტყეს ალყა. მეციხოვნეებმა შეუპოვარი წინააღმდეგობა გაუწიეს უკეთ შეიარაღებულ და მრავალრიცხოვან მტერს, მაგრამ დამარცხდნენ. აბუ ლ-ქასიმმა შეიპყრო ციხისთავი *გობრონი* და სიკვდილით დასაჯა. სამხ. წარმატების მიუხედავად აბუ ლ-ქასიმმა დასახულ მიზანს ვერ მიაღწია. ხალხის შეუპოვარმა ბრძოლამ აიძულა საქართველოს გასცლოდა.

*წყარო:* მატიანე ქართლისა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 1, თბ., 1955.

*ლიტ.*: ლ ო რ თ ქ ი ფ ა ნ ი ძ ე მ., სომეხი და ქართველი ხალხების ბრძოლა არაბთა ბატონობის წინააღმდეგ, «ივ. ჯავახიშვილის სახ. ისტორიის ინ-ტის შრომები», 1958, ტ.

4, ნაკვ. 1; ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 2, თბ., 1965.

*მ. ლორთქიფანიძე.*

**აბულმუგი,** ა ბ უ ლ მ უ ქ ი, ნასოფლარი მაშავერის ხეობაში, დმანისის ნაქალაქარის მახლობლად (ბოლნისის რ-ნი). მიუხედავად სიძველისა, სოფელი ადრინდ. წყაროებში არ იხსენიება. 1721 ხალხის აღწერის დავთარში ა-ის ცხრა მებატონე და 20 გამომღები ყმაა დასახელებული. ვახუშტი ბატონიშვილის ცნობით, ა. დაბა ყოფილა, სადაც მოიპოვებდნენ რკინასა და სპილენძს. X ს-ში სოფელში აუგიათ დარბაზული ტიპის ეკლესია, რ-იც XVIII ს-ში შეუკეთებიათ. ამჟამად მისი ნანგრევებია შემორჩენილი, ქვებზე ქართ. და ბერძნ. წარწერებია.

*წყარო*: ვ ა ხ უ შ ტ ი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, თ. ლომოურის და ნ. ბერძენიშვილის რედ., თბ., 1941, გვ. 39.

*ლიტ*: ლ ო რ თ ქ ი ფ ა ნ ი ძ ე ი., ქვემო ქართლი XVIII ს. პირველ მეოთხედში, ნაწ. 1—4, ტფ., 1935—38; მ უ ს ხ ე ლ ი შ ვ ი ლ ი ლ., არქეოლოგიური ექსკურსიები მაშავერის ხეობაში, თბ., 1941. *დ. ბერძენიშვილი.*

**აბულ-სამსარის ქედი,** მერიდიანული ქედი სამხრ. საქართველოში. ახალქალაქის პლატოს გამოყოფს წალკის ქვაბულისა და ფარავნის ტბის ტაფობისაგან. ჩრდ-ით შემოსაზღვრულია მდ. ქციის, ხოლო სამხრ-ით მდ. ფარავნის ხეობით. სიგრძე 40 *კმ*. აგებულია ნეოგენური და მეოთხეული ანდეზიტის, ანდეზიტ-დაციტის, ბაზალტისა და დოლერიტის ლავებით, ტუფბრექჩიებითა და ტუფებით. საკმაოდ მაღალი და ციცაბფერდობებიანი ქედის მობრტყელებულ თხემზე გამწკრივებულია ქვიან-კლდოვანი ვულკ. მთები: თავკვეთილი (2583 *მ*), შავნაბადა (2929 *მ*), სამსარი (3285 *მ*) ვრცელი, ლოდებით მოფენილი *კალდერით*. სამხრეთით აღმართულია ა. ქ-ის და ჯავახეთის ზეგნის უმაღლესი მთა *დიდი აბული* (3301 *მ*) და კიდევ უფრო სამხრეთით — *პატარა აბული* (2800 *მ*). მთების ფერდობები და ძირი მოფენილია კარკალით — ე. წ. ქვის ზღვებით. ა. ქ-ზე შემორჩენილია ძველი გამყინვარების ნიშნები: *ცირკები, კარები* და *ტროგები*. შემოსილია სუბალპ. და ალპ. მდელოებით. სამსარის, დიდი აბულისა და ზოგი სხვა ვულკ. კონუსის ჩრდ. ფერდობზე გვხვდება დეკიანებიც.

**აბუ ლ-ფაზლი** (1551—1602), ინდოელი მემატიანე და ფილოსოფოსი, *აქბარის* ვეზირი და მეგობარი. განაგებდა ფადიშაჰის მიმოწერას საზღვარგარეთის ქვეყნებთან. სპარსულად დაწერა აქბარის მმართველობის ქრონიკა „აქბარის წიგნი" („აქბარნამე"), რ-ის ყველაზე მნიშვნელოვანი ნაწილია „აქბარის კანონები" („აინ-ი აქბარი", ტ. 1—2, კალკუტა, 1867—77). წიგნი შეიცავს მოგოლთა სახელმწიფოს ოლქების აღწერას, საგადასახადო უწყებებს, დადგენილებებსა და ავტობიოგრაფიას. შემორჩენილია აგრეთვე ა-ის დიპლ. ეპისტოლეთა კრებული „აბუ ლ-ფაზლის თხზულება" („ინშა-ი აბუ ლ-ფაზლ"). ა. მოაკვლევინა აქბარის შვილმა ჯაჰანგირმა.



აბულ-სამსარის ქედი. ხედი ქ. ახალქალაქიდან.

**აბუ ლ-ფარაჯ ალ-ისფაჰანი** ა ლ ი ი ბ ნ ა ლ-ჰ უ ს ა ი ნ ი ბ ნ მ უ ჰ ა მ ა დ ი ბ ნ ა ჰ მ ა დ ა ლ-კ უ რ ა შ ი (897, ისპაანი, — 21. XI. 967, ბაღდადი), არაბი პოეტი და სწავლული. უკანასკნელი ომაიანი ხალიფის მარვან იბნ მუჰამადის შთამომავალი. მიიღო მრავალმხრივი განათლება: შეისწავლა არაბ. გრამატიკა, მუსლ. სამართალი, ისტორია, მედიცინა, ასტრონომია, მუსიკა, ფილოლოგია, პოეზია. იყო ბუიდების კარის მგოსანი და მდივანი. მიღებული იყო ჰალაბის სამეფო კარზე. მის მრავალრიცხოვან ლიტ. და ისტ. ნაწარმოებთაგან ჩვენამდე მოაღწია „სიმღერათა წიგნმა" („ქითაბ ალ-აღანი") და „მოგზაურობათა წიგნმა" (ქითაბ ალ-დიარათ"). „სიმღერათა წიგნი" სახალიფოს ისტ. და კულტ. ძვირფას ცნობებს შეიცავს, მასში შეტანილია VII—X სს. არაბი და არაბულენოვანი პოეტების ნაწარმოებები და ბიოგრაფიები. „მოგზაურობათა წიგნში" თავმოყრილია 786—902 შეთხზული არაბ. ლექსები და ანეკდოტები.

**აბუ ლ-ფარაჯი,** იხ. *ბარ ჰებრაია.*

**აბუ ლ-ფიდა** ისმაილ იბნ ალი (1273, დამასკი, —27. X. 1331, ჰამა), არაბი ისტორიკოსი და გეოგრაფი; ჰამის (სირია) აიუბიდ ამირათა შთამომავალი. მეცნ. სხვადასხვა დარგის (ასტრონ., მედიც., ბოტან.) შესანიშნავი მცოდნე, ნიჭიერი პოეტი. იყო მამლუქი სულთნების სამსახურში. ცნობილია მისი ორი ნაწარმოები: „ადამიანთა მოდგმის შემოკლებული ისტორია" („მუხთასარ ფი თარიხ ალ-ბაშარ") — მუსლ. „მსოფლიო ისტორიების" ტიპის კომპილაციური თხზულება, სადაც თხრობა უძველესი დროიდან მოყვანილია 1329-მდე და გეოგრ. თხზულება „ქვეყნების მოწესრიგება" („თაკვიმ ალ-ბულდან"). ორივე ნაშრომი ბევრ საინტერესო ცნობას შეიცავს ამიერკავკ. ქვეყნების, კერძოდ, საქართველოს შესახებ.

*თხზ.*: Abulfedae Annales Moslemici. Latinos ex arabicis fecit J. J. Reiske, Lipsiae, 1794; Géographie d' Aboulféde. Trad. de l' arabe par M. Reinaud, t. 1—2, P., 1837—83.

*ლიტ.*: К р а ч к о в с к и й И. Ю., Избр. соч., т. 4, М.—Л., 1957, с. 386—394.

**აბულღაზი** (1603—1663), ხივის ხანი 1645-იდან, ისტორიკოსი და პოეტი. დაიბადა და ცხოვრობდა ურგენჩში. ხელისუფლების განმტკიცებისათვის ებრძოდა თურქმენებს, ყალმუხებს, ბუხარის სახანოს. 1663 ტახტი გადასცა თავის შვილს *ანუშას*. ავტორია ორი ისტ. თხზულებისა: „თურქმენთა გენეალოგია" და „თურქთა გენეალოგია". ეს შრომები შეიცავს საგულისხმო ისტ. ცნობებს თურქმენების, უზბეკების, ყარაყალპაყებისა და ყაზახების შესახებ, აგრეთვე თქმულებებს, ლეგენდებს და სხვ.

*ლიტ.*: К о н о н о в А. Н., «Родословная туркмен». Соч. Абу-л-Гази, хана хивинского. [Исследования, тексты, пер.], М.—Л., 1958.

**აბულხაირი** (1412—1468), უზბეკთა ხანი (1428-იდან) *ჯუჩის* საგვარეულოდან. გააერთიანა უზბეკი, ყივჩაყი და სხვა მომთაბარე ტომები. შექმნა ციმბირიდან სირდარიამდე გადაჭიმული ძლიერი სახელმწიფო; 1430—31 დაიპყრო და დაარბია ხვარაზმი. 1447 აიღო სიღნაქი, უზგენდი და სხვა ქალაქები, გამაგრდა სირდარიაზე. ერეოდა *თემურიდების* ომებში. დაახლ. 1463—64 დამარცხდა ყალმუხებთან ომში. ა-ის სიკვდილის შემდეგ მისი სახელმწიფო დაიშალა, მაგრამ მოგვიანებით კვლავ აღადგინა *მუჰამედ შაიბანიმ.*

**აბულხაირი** (1693—1748), უმცროსი ჟუზის ყაზახი ხანი. XVIII ს. 20-იან წწ-ში ხელმძღვანელობდა ყაზახთა გაერთიანებულ სახალხო ლაშქარს ჯუნგართა წინააღმდეგ ბრძოლაში. 1731 უმცროსი ჟუზის ფეოდალებსა და საშუალო ჟუზის ზოგიერთ სულთანთან ერთად მიიღო რუსეთის ქვეშევრდომობა, რითაც საფუძველი ჩაეყარა ყაზახეთის ნებაყოფლობითს შეერთებას რუსეთთან.

**აბუ მიჰჯანი** ა ბ დ ა ლ-ლ ა ჰ ი ბ ნ ჰ ა ბ ი ბ, VII ს. დასაწყისის არაბი პოეტი საკიფის ტომისა. მონაწილეობდა არაბთაგან ერაყის დაპყრობაში. სახელი გაითქვა სალაღობო სიმღერებით. ლექსებში კიცხავდა ყურანს ღვინის აკრძალვისათვის, რის გამოც ხალიფა უმარ I-მა 637 გადაასახლა. გარდაიცვალა გადასახლებაში.

**აბუ მუსლიმი** ა ბ დ ა ლ-რ ა ჰ მ ა ნ ი ბ ნ მ უ ს ლ ი მ (დაახლ. 727—755), ომაიანების წინააღმდეგ ხორასნელთა აჯანყების ბელადი. წარმოშობით სპარსელი, ყოფილი მონა. აბასიანების მომხრეთა დავალებით 747 მარვის იაზისში სათავეში ჩაუდგა აჯანყებას, რ-იც სწრაფად მოედო დას. ირანსა და ერაყს. აჯანყებაში მონაწილეობდნენ ომაიანთა ხელისუფლებით უკმაყოფილო ირანელი გლეხები და ფეოდალები (დეჰკანები), მონები, არაბთა ზოგიერთი ტომი. 747 დეკ. — 748 იანვ. ა. მ-ის ლაშქარმა აიღო მარვი, 748 — ნიშაბური და ტუსი, 749 დაამარცხა ომაიანები ნაჰავანდთან, ხოლო 750 გადამწყვეტი გამარჯვება მოიპოვა მდ. დიდ ზაბზე. აბასიანთა გაბატონების შემდეგ იყო ხორასნის ნაცვალი (750—755). ა. მ. მოაკვლევინა ხალიფა ალ-მანსურმა.

**აბუ ნუვასი** ალ-ჰასან იბნ ჰანი ალ-ჰაქამი [747—762 შორის, აჰვაზი (ირანი),— 813—815 შორის, ბაღდადი], არაბი პოეტი. დედით (ზოგიერთი წყაროს მიხედვით მამითაც) სპარსელი იყო, რამაც გარკვეული კვალი დაამჩნია ა. ნ-ის შემოქმედებას. ზოგჯერ ამით ხსნიან შუუბიური (იხ. *შუუბია*) იდეების ერთგვარ გავლენას მის პოეზიაზე. ცხოვრობდა ბასრაში. შემდეგ გადავიდა ბაღდადში, სადაც ხალიფა ჰარუნ ალ-რაშიდის კარის პოეტი გახდა. ერთხანს ეგვიპტეში იყო ამირ ალ-ხასიბის კარზე, უკანასკნელი წლები ბაღდადში გაატარა ხალიფა ალ-ამინთან. თავაშვებული ცხოვრებისა და ისლამის გმობისათვის რამდენჯერმე იჯდა საპყრობილეში. ხალიფა ჰარუნ ალ-რაშიდთან ერთად ა. ნ. „ათას ერთი ღამის" პოპულარული პერსონაჟია. ა. ნ-ის დივანი არაბ. პოეზიის ტრად. ჟანრების გარდა ახალ ჟანრებსაც შეიცავს. კასიდის ზოგი მოტივი ა. ნ-მა დამოუკიდებელ ჟანრად აქცია. ასეთია ტარდიათი ანუ ნადირობის თემაზე დაწერილი ლექსები და ხამრიათი — ღვინის, სალხინო პოეზია. მისი ხოტბები ეძღვნება აბასიანთა დინასტიის წარმომადგენლებს და სხვა გამოჩენილ პირთ, ხოლო ღაზალები — უპირატესად ვაჟებს. ა. ნ. არაბ. ლიტ-რის ისტორიაში ცნობილია როგორც განმაახლებელი. იგი ცდილობდა შეექმნა თანადროული ცხოვრების იდეალების შესაფერისი პოეზია. პროტესტი არაბ. პოეზიის მოძველებული ტრადიციების წინააღმდეგ განსაკუთრებით კარგად გამოიხატა მის ხამრიათში, რ-შიც ღვინო სულიერი და ხორციელი სიხარულის უმაღლესი წყაროა, სილამაზის, ტკბობის სიმბოლოა. ღვინის ჰიმნი ზოგჯერ მხურვალე ექსტაზში გადადის (ამ მხრივ ა. ნ-მა გარკვეული გავლენა მოახდინა არაბულ მისტიციზმზე), რელიგ. თემა მის ღვინის ლექსებში ცინიზმითაა შეფერილი. ა. ნ-ის პოეზიაში კარგად აისახა არაბ. პოეტური აზროვნების ერთი თავისებურება: საგნის რომელიმე თვისება მის ლექსებში ხშირად ამ საგნის სიმბოლოდ, პოეტურ გამოცანად გვევლინება. მაგ., „წითელი", „ძველი" ნიშნავს ღვინოს. ა. ნ-ის ლექსები იშვიათი მუსიკალობით გამოირჩევა.

*თხზ.*: დივანი, კაირო, 1953 (არაბ. ენაზე).

*ლიტ.*: К р а ч к о в с к и й И. Ю., Абу Нувас о сасанидской чаше с изображениями, Избр. соч., т. 2, М.—Л., 1956; П у р ц е л а д з е Н. Н., К пониманию

поэтического символа у Абу Нуваса, «Семитские языки», 1965, в. 2; Р о з е н В. Р., Пробная лекция об Абу Нувасе и его поэзии, კრ.: Памяти академика В. Р. Розена, М.—Л., 1947. *ნ. ფურცელაძე.*

**აბუ რაიჰან მუჰამად იბნ აჰმად ალ-ბირუნი,** იხ. *ალ-ბირუნი.*

**აბუ საიდი** ფ ა დ ლ ა ლ-ლ ა ჰ ი ბ ნ ა ბ უ ლ-ხ ა ი რ მ ე ი ჰ ა ნ ი (967—1049), სპარსელი პოეტი, სწავლული, მისტიკოსი, სპარს. ადრეული სუფიზმის უმთავრესი წარმომადგენელთაგანი. ერთ-ერთმა პირველმა დაამკვიდრა სუფიურ ქადაგებებში ლექსების ჩართვის ტრადიცია. მიეწერება 750-მდე მისტიკური შინაარსის *რობაი,* რ-ებშიც ურთულესი სუფიური აზრები სადა და დახვეწილი ფორმითაა გადმოცემული. ა. ს-მა დიდი გავლენა მოახდინა სპარს. სუფიზმის შემდგომ განვითარებაზე.

*თხზ.*: დივანი, თეირანი, 1955 (სპარს. ენაზე).

**აბუსალათინი** (Ricinus communis), ზეთოვანი მცენარე *რძიანასებრთა* ოჯახისა. აქვს სწორმდგომი, დატოტვილი ღრუ ღერო; ფოთოლი — თათისებრ დაყოფილი, დაკბილულკიდეებიანი; მტევნისებრ ყვავილედში ცალსქესიანი ყვავილებიზის (მამრ. სქესისა — ქვევით, მდედრ. სქესისა — ზევით). ნაყოფი სამბუდიანი კოლოფია, ზოგჯერ ქაცვით დაფარული. ა-ის თესლის გული შეიცავს 73% ცხიმოვან ზეთს; თესლსა და კოპტონში არის შხამიანი ნივთიერება რიცინი. *აბუსალათინის ზეთს* იყენებენ ტექნიკაში, მედიცინაში, ლაქ-საღებრებისა და ქიმ. მრეწველობაში. ა-ის კოპტონი შეიცავს 4—5% აზოტს, 1,5—1,7% ფოსფორმჟავას, იყენებენ სასუქად. ა-ის ზეთოვანი თესლის მისაღებად ზომიერი ჰავის ქვეყნებში ერთწლოვანი ა. მოჰყავთ, სუბტროპ. და ტროპ. ქვეყნებში კი — მრავალწლოვანი. ა-ის სამშობლოა აფრიკა. სსრკ-ში უმთავრესად კულტივირებულია ერთწლოვანი ა., რ-იც ხარობს სტავროპოლისა და კრასნოდარის მხარეებში, ამიერკავკასიაში, უკრაინის სამხრეთ ოლქებსა და შუა აზიაში. საქართველოში გავრცელებული იყო ყარაიაში, ამჟამად არ მოჰყავთ.

**აბუსალათინის ზეთი,** გლიცერინისა და ცხიმოვანი მჟავების რთული ეთერი, მოყვითალო, მწებავი, უსიამოვნო გემოსი და სუსტი სუნის უშრობი ზეთი. მიიღება *აბუსალათინის* თესლისგან. უწყლო სპირტს, ეთერსა და ქლოროფორმს შეერევა ყველა შეფარდებით. გაცივებისას (−16°C) სქელდება და იქცევა ლაბისებრ მასად. სიმკვრივე 0,950—0,970 *გ/სმ*³, გასაპვნის რიცხვი 176—186, იოდის რიცხვი 82—88. იყენებენ საპოხად, აგრეთვე საპნის, ოლიფისა და სხვ. დასამზადებლად. გოგირდმჟავათი დამუშავებულ ა. ზ-ს (ე. წ. ა ლ ი ზ ა რ ი ნ ი ს ზ ე თ ი) ფართოდ იყენებენ სამღებრო საქმეში. ა. ზ-ს მედიცინაში ხმარობენ საფაღარათო საშუალებად. *ა. მშეიდობაძე.*

**აბუსერისძე** აბუსერ, XI ს. შუა წლების საქართველოს პოლიტ. მოღვაწე, ძე იოანე აბუსერისძისა, არტანუჯისა და ხიხათა (აჭარის) ერისთავი, აწყურისა და ციხისჯვრის ციხეთა გამგებელი. 1045 მარიამ დედოფალმა ა-ს საგამგებლოდ ჩააბარა ქ. ანისი. ა. აქტიურად ეხმარებოდა ბაგრატ IV-ს ლიპარიტ ბაღვაშთან შინაომში. ა. და სხვა დიდებულები ლიპარიტ ბაღვაშმა ანისიდან გამოიტყუა და შეიპყრო, შემდეგ გაცვალა თავის შვილ ივანეზე, რ-იც ბაგრატ IV-ს ჰყავდა დატყვევებული. ცოტა ხნის შემდეგ, სასირეთის ჭალაში (შიდა ქართლი) მეფესა და ლიპარიტს შორის მომხდარი შეტაკებისას, ა. კვლავ დაუტყვევებია ლიპარიტს, რის შემდეგ ისტ. წყაროებში აღარ იხსენიება.

*ლიტ.* იხ. სტ-თან ა ბ უ ს ე რ ი ს ძ ე ნ ი.
*ნ. შოშიაშვილი*

**აბუსერისძე** გრიგოლ, XI ს. შუა წლების საქართველოს პოლიტ. მოღვაწე, ძე აბუსერ *აბუსერისძისა,* არტანუჯისა და ხიხათა (აჭარის) ერისთავთერისთავი. 1046 მონაწილეობდა *ღრტილის კრებაში.* იყო ბაგრატ IV-ის მოკავშირე ლიპარიტ ბაღვაშთან ბრძოლაში. სამცხეში არყის ციხესთან მომხდარ შეტაკებაში ტყვედ ჩაიგდო ლიპარიტმა და არტანუჯი ჩამოართვა. ამის შემდეგ პოლიტ. ასპარეზზე აღარ ჩანს.

*ლიტ.* იხ. სტ-თან ა ბ უ ს ე რ ი ს ძ ე ნ ი.
*ნ. შოშიაშვილი.*

**აბუსერისძე** ტბელი (დაახლ. 1190—1240), ქართველი მწერალი და ასტრონომი. ხიხათა (აჭარის) ერისთავთერისთავის ივანეს შვილი. ავტორი რელიგ.-ისტ. თხზულებისა „სასწაულნი წმიდისა... გიორგისნი და ანდერძნი... მთქუმელისაჲ“ და ვრცელი ქრონოლ.-ასტრონ. ტრაქტატისა „ქორონიკონი სრული მისითა საუწყებელითა“. მასვე უნდა ეკუთვნოდეს „გალობანი სამთა იოანეთა“. რელიგ.-ისტ. თხზულება აღწერს აჭარელი გლეხის, ხელობით კალატოზის, ბოლოკ-ბასილის სამშენებლო საქმიანობას შუართყალში; შეიცავს *აბუსერისძეთა* საგვარეულო მატიანეს, აგრეთვე იმდროინდელი ყოფა-ცხოვრებისა და ზნე-ჩვეულებების მნიშვნელოვან ცნობებს, მდიდარია კონკრ. ისტ. ხასიათის მონაცემებითაც. ქრონოლ.-ასტრონ. ტრაქტატი ვრცელი საკალენდრო ცნობარია, რ-შიც განხილულია წელთაღრიცხვის სხვადასხვა სისტემის ღირსება-ნაკლოვანებანი და მოცემულია საეკლ. დღესასწაულთა და მთვარის ამოსვლა-ჩასვლის მზა ცხრილები.

*თხზ.*: ბოლოკ-ბასილის მშენებლობა შუართყალში და აბუსერიძეთა საგვარეულო მატიანე, ლ. მუსხელიშვილის გამოც., თბ., 1941.

*ლიტ.*: ს ი ხ ა რ უ ლ ი ძ ე ი., ტბელ აბუსერიძე — XIII ს. ქართველი მწერალი, თბ., 1963; ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ისტორიის მიზანი, წყაროები და მეთოდები წინათ და ახლა, წგნ. 1 — ძველი ქართული საისტორიო მწერლობა თბ., 1945.
*მ. ლორთქიფანიძე.*

**აბუსერისძენი,** XI—XIV სს. საქართველოს დიდ ფეოდალთა საგვარეულო. ამ გვარის პირველი წარმომადგენელი არტანუჯის ერისთავი იოანე აბუსერისძე ბაგრატ IV-ის მეფობის პირველ წლებში იხსენიება. ამ დროს ა. ყოფილან კლარჯეთისა (არტანუჯის) და ხიხათა (აჭარის) ერისთავები და ციხისჯვრისა და აწყურის სამეფო ციხეების გამგებლები. XI ს. II ნახ-ში მათ დაკარგეს ჯერ არტანუჯი, შემდეგ ციხისჯვარი და აწყური. XII—XIII სს-ში იყვნენ მხოლოდ ხიხათა ერისთავთერისთავები. XIV ს-ში ცნობილია ამირსპასალარი ივანე აბუსერისძე (გარდ. 1355). უკანასკნელად ა. იხსენიებიან XVI ს. სამცხე-საათაბაგოს დიდებულთა სიაში.

*წყარო*: ა ბ უ ს ე რ ი ძ ე ტბელი, ბოლოკ-ბასილის მშენებლობა შუართყალში და აბუსერიძეთა საგვარეულო მატიანე, ლ. მუსხელიშვილის გამოც., თბ., 1941; მატიანე ქართლისა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც. ტ. 1, თბ., 1955.
*ნ. შოშიაშვილი.*

**აბუ სიმბალი,** კლდეში გამოკვეთილი ტაძრები (ძვ. წ. XIII ს.) მდ. ნილოსის მარცხენა ნაპირზე (სამხრ. ეგვიპტე, ძვ. ნუბია). აგებულია რამსეს II-ის დროს. დიდი ტაძარი სამი მთავარი ღმერთისა და ფარაონის სახელობისაა. მის ფასადს ამშვენებს მჯდომარე რამსეს II-ის ოთხი გიგანტური ქანდაკება (სიმაღლე 20 *მ*). კედლებს ამკობს რელიეფი. მცირე ტაძარი ფარაონის მეუღლის ნეფერტარისა და ქალღმერთ ჰატჰორის სახელზეა აგებული. მის ფასადზე რამსეს II-ის და დედოფლის ათმეტრიანი ქანდაკებებია აღმართული. ასუანის კაშხალის მშენებლობასთან დაკავშირებით ა-ის ტერიტ. წყლით დაიფარა, ამიტომ ტაძარი ნაწილებად დახერხეს და უფრო მაღალ ადგილზე გადაიტანეს (1968).

აბუსალათინი. 1. მცენარე; 2. მწიფე მტევნები; ა, ბ, გ—ნაყოფი; დ—თესლი.

**აბუსირი,** სოფელი ეგვიპტეში (კაიროდან 11 *კმ*), რ-ის მახლობლად განლაგებულია ძვ. მემფისის ნეკროპოლები, V დინასტიის ფარაონების დროს აგებული პირამიდებისა და ტაძრების ნანგრევები, მ. შ. ფარაონ ნეფერირკარას პირამიდა (ძვ. წ. XXV ს., ხუროთმოძღვარი უაშპტაჰი; კირქვა, სიმაღლე 46,3 *მ*, ფუძის გვერდის სიგრძე 78 *მ*), ფარაონ საჰურეს პირამიდა (ძვ. წ. III ათასწლ. შუა პერიოდი), ფარაონ ნიუსერის მიერ აგებული რას ტაძარი. შემონახულია აგრეთვე საჰურეს ტაძრის რელიეფები, რ-ებზეც ასახულია ნადირობის სცენები.

**აბუ ფირასი** ა ლ-ჰ ა მ დ ა ნ ი, ა ლ-ჰ ა რ ი ს ი ბ ნ ა ბ ი ლ-ა ლ ა ს ა ი დ ი ბ ნ ჰ ა მ დ ა ნ ა ლ-თ ა ღ ლ ი ბ ი (932—968), არაბი პოეტი ჰამდანიანების არისტოკრ. გვარისა. დედა ბერძენი ჰყავდა. იზრდებოდა ჰალაბში ამირა საიფ ალ-დავლას კარზე. ორჯერ დაატყვევეს ბიზანტიაზე ლაშქრობისას. მოკლეს ერთ-ერთ ბრძოლაში. მისი ლექსების დივანში წარმოდგენილია ლირიკა, ბრძოლათა აღწერა, საკუთარი თავისადმი მიძღვნილი სახოტბო ლექსები, ლექსები მეგობრობაზე. განსაკუთრებული ადგილი უჭირავს ტყვეობაში შექმნილ ლექსების ციკლს „რუმიათი“ („ბიზანტიური“), რ-შიც ძირითადად გადმოცემულია პოეტის განცდები, წარსულის მოგონებები. კასიდების ნაწილი ეძღვნება დედას, მშობლიურ კერას, სამშობლოს.

**აბუქეთი,** სოფელი აჭარის ასსრ ქედის რ-ნში (ზვარის სოფსაბჭო), მდ. აჭარის-

აბუ სიმბალი რამსეს II-ის ტაძრის პორტალი. ძვ. წ. XIII ს.

წყლის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 380 *მ*, ქედიდან 15 *კმ*. კოლ-ბა (მეჩაიეობა, მეთამბაქოეობა, მევენახეობა). დაწყ. სკოლა; რვაწლ. სკოლა სოფ. ზვარეში (4 *კმ*). ბ-კა, მედპუნქტი.

**აბუ შადი** აჰმად ზაქი (9. II. 1892, კაირო, — 12. IV. 1955, ვაშინგტონი), ეგვიპტელი არაბი მწერალი, ფილოლოგი, მთარგმნელი, სპეციალობით ექიმ-ბაქტერიოლოგი. სწავლობდა ლონდ. უნ-ტში (1912—22). კაიროში დააარსა ლიტ. წრე „აპოლო", რ-შიც მისი მეთაურობით გაერთიანდნენ რომანტიკოსი პოეტები. წრემ დიდი როლი შეასრულა 30-იანი წწ. არაბ. ლიტ-რის განვითარებაში. ა. შ. 1946 აშშ-ში გადასახლდა. ნიუ-იორკში რედაქტორობდა არაბ. კოლონიის ჟურნალ-გაზეთებს, იყო არაბ. ლიტ-რის პროფესორი აზიის ინ-ტში. წერდა ლირ. ლექსებს, პატრ. კასიდებს, მოთხრობებს, დრამებს ლექსად. თარგმნა ჰაფეზი, ომარ ხაიამი, შექსპირი და სხვ. ავტორია გამოკვლევებისა არაბ. პოეტიკის დარგში და ლიტ.-კრიტ. სტატიებისა.

**აბუში** (Abusch) ალექსანდერ (დ. 14. II. 1902, კრაკოვი), გერმ. პუბლიცისტი, ლიტ. კრიტიკოსი, საზ. მოღვაწე, 1918-იდან გერმ. კპ, 1946-იდან გერმ. ერთიანი სოციალ. პარტიის წევრი. გდრ. მინისტრთა საბჭოს თავ-რის მოადგილე (1961-იდან). მშვიდობის მომხრეთა მსოფლიო კონგრესის მუდმივი კომიტეტის წევრი, ეროვნ. პრემიის ლაურეატი (1955). ა-ის ნაწარმოებთაგან, რ-ებიც მარქსისტული თვალსაზრისით აშუქებენ კლასიკური და თანამედროვე გერმ. ლიტ-რის საკითხებს, აღსანიშნავია: „ერთი ერის მცდარი გზა" (1945), „ლიტერატურა და სინამდვილე" (1952), „იოჰანეს რობერტ ბეხერი" (1953), „შილერი. გერმანელი გენიოსის სიდიადე და ტრაგიზმი" (1955), „სოციალისტური კულტურისათვის იდეოლოგიურ ბრძოლაში" (1957), „სოციალიზმის ხანის ლიტერატურა" (1967).

*თხზ.*: Schriften, Bd. 2—3, B. — Weimar, 1962—67; Ложный путь одной нации. К пониманию герм. истории, М., 1962; Шиллер. Величие и трагедия немецкого гения, М., 1964.

**აბუ შუქურ ბალხი** (915 — გ. წ. უცნ.), სპარს.-ტაჯიკური ლიტერატურის წარმომადგენელი. მისი ლიტ. მემკვიდრეობა, რ-იც მოღწეულია ფრაგმენტების სახით (დაცულია ავფის ანთოლოგიაში, ასადის ლექსიკონში და სხვ.), ჟანრობრივი მრავალფეროვნებით და დახვეწილი პოეტურობით გამოირჩევა. დიდაქტ. პოემა „ხოტბის წიგნი" მშვიდობის, თანასწორობის, ლატაკებისადმი თანაგრძნობის ჰუმანური მოტივებითაა გამსჭვალული. რუდაქისთან ერთად ითვლება დიდაქტ. ჟანრის ფუძემდებლად სპარს. ლიტ-რაში. მის სახელთან დაკავშირებულია რამდენიმე სალექსო ფორმის (მესნევი, რობაი) და ზომის (მუთაკარიბი, ჰაზაჯი, ხაფიფი. იხ. *არუდი*) უძველესი ნიმუშები. ა. შ. ბ-ის პოეტურმა სახეებმა და მოტივებმა გამოძახილი პოვა კლასიკოსთა (ფირდოუსი, ომარ ხაიამი, საადი) ნაწარმოებებში.

**აბუხალო,** უღელტეხილი მდ-ების ტანისა და ძამის წყალგამყოფზე. ზ. დ. 2200 *მ*; გადასასვლელი მდ. ტანის (ატენის ხეობის) სათავეებიდან (გორის რ-ნის სოფ. ბოშურიდან) მდ. ძამის ხეობაში (ქარელის რ-ნის სოფ. გვერძინეთში). უღელტეხილის სამხრეთით გვირგვინან ქედზე არის ამავე სახელწ. მწვერვალი (ზ. დ. 2250 *მ*).

**აბუხალო,** სოფელი ქარელის რ-ნში (გვერძინეთის სოფსაბჭო), თრიალეთის ქედის ჩრდ. კალთაზე, მდ. ძამის სათავეში. ზ. დ. 1480 *მ*, ქარელიდან 35 *კმ*. ქარელის სატყეო მეურნეობა (მეცხოველეობა). დაწყ. სკოლა; რვაწლ. სკოლა (ინტერნატით) სოფ. გვერძინეთში (7 *კმ*). კლდეში გამოკვეთილი გვიანდ. შუა საუკ. ეკლესია.

**აბუ ჰანიფა** ა ლ-ნ უ მ ა ნ ი ბ ნ თ ა ბ ი ტ (699—767), მუსლიმანური სამართლის მეცნიერი და ღვთისმეტყველი, *ჰანიფიტების* სკოლის მამამთავარი. თვით ა. ჰ-ს არ დაუწერია რაიმე შრომა მუსლ. სამართლის დარგში; თავის შეხედულებებს იგი გადასცემდა მოწაფეებს, რ-თა შრომებშიც შემონახულია ცნობები ა. ჰ-ს მოძღვრების შესახებ. ა. ჰ. მუსლ. იურიდ. დოგმების თეორეტიკოსი და სისტემატიზატორია. იგი ნაკლებ ანგარიშს უწევდა სასამართლო პრაქტიკას, რადგან არ იყო ყადი. ა. ჰ. ითვლება მუსლ. დოგმატ. თეოლოგიის იმ ყველაზე გავრცელებული ტრადიციის მამამთავრად, რ-იც უმთავრესად ემყარება მუსლიმთა *ჯამაათისა* და მისი ერთიანობის იდეას, *სუნისა* და ზომიერების მიმდევარ მორწმუნეთა უმრავლესობის თანხმობის პრინციპს და იყენებს უფრო მეტად რელიგ.-კანონიკურ, ვიდრე რაციონალურ საბუთებს.

*ლიტ.*: A b ū Z a h r a M., Abū Hanīfa, 2 ed., Cairo, 1947; B r o c k e l m a n n C., Geschichte der arabischen Literatur, 2. Aufl., Bd. 1, Leiden, 1943; The Encyclopaedia of Islam, new ed., v. 1, Leiden — L., 1954, p. 123—124. *გ. წერეთელი.*

**აბუ ჰანიფა ალ-დინავარი,** იხ. *ალდინავარი* აბუ ჰანიფა.

**აბღარხუკი** (ყოფ. ლ ა დ ა რ ი-ა რ ჰ ა ბ ლ ა), სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში, მდ. ბაკლანოვკის მარჯვ. ნაპირზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., აბახუამწა, ბაზიქითა, ბალიქითა, თასრაყვა, ცოუხვა). ზ. დ. 150 *მ*, შავი ზღვიდან 3 *კმ*, გუდაუთიდან 10 *კმ*. კოლ-ბა „აფსნი" (მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა, ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი), მედპუნქტი, კავშირგაბმ. განყ-ბა, გოგირდოვანი წყალი. შუა საუკ. ციხე.

**აბჯარი,** სამხედრო საჭურველი, რ-იც მეომარსა და მის ცხენს მტრის მჭრელი და საჩეხ-საჩხვლეტი იარაღისაგან იცავდა. უძველესი დროიდან გავრცელებული იყო ხისა და ტყავის ა. ლითონის ა. ბრინჯაოს ხანაში გაჩნდა. იგი შედგებოდა *ჩაფხუტის*, ჯაჭვ-კურტაკისა და ლითონის ან ლითონგადაკრული ტყავის სარტყლისაგან. მკლავებზე (მაჯიდან იდაყვამდე) მეომრები 25—30 ცალ ბრინჯაოს რგოლს იცვამდნენ. ფეხების დასაცავად სპარტელები ზედ ქერქს იკრავდნენ, შემდგომში კი ლითონის მთლიან ფირფიტებს ხმარობდნენ. ძვ. საბერძნეთში მსუბუქად შეიარაღებულ ქვეითს სელის ქსოვილის რამდენიმე ფენისაგან შეკერილი ქურქი ეცვა, თავზე მსუბუქი ჩაფხუტი ეხურა და ხელთ მცირე *ფარი* ეპყრა. მძიმედ შეიარაღებული ქვეითის (ჰოპლიტის) ა. შედგებოდა სპილენძის ან რკინის *მუზარადის*, ჯავშნის, ოვალური ფარის და *საჩერნისაგან*. ლითონის სარტყელზე დამაგრებული იყო ლითონგადაკრული ბრტყელი თასმები, რ-ებიც კაბასავით ეშვებოდა და მეომარს წელქვევით იცავდა. ასეთივე სარტყელი და ჩაფხუტი ჰქონდათ რომაელებსაც, გულმკერდს კი ზედ დამაგრებული ლითონის დაფით იცავდნენ. ა-ად ხმარობდნენ აგრეთვე ტყავის ტანსაცმელს, რ-ზეც ლითონის ფირფიტები ან რგოლები იყო დაკერებული. ამგვარი ა-გან გაჩნდა შემდგომში *თორი*. ა-ის ხმარება რომაელებისაგან გალებმა ისწავლეს ძვ. გერმ. ტომებმა ლითონის ა. VII—VIII სს. შემოიღეს. XI ს. ევროპაში გავრცელებული იყო ფოლადის ფირფიტებისაგან შეკრული მთლიანი ა., ხოლო *ჯაჭვის* ა. — ფოლადის რგოლებით მჭიდროდ ასხმული ბადის შარვალი და პერანგი — ჯვაროსნებმა შეიტანეს აღმოსავლეთიდან (ჯაჭვის ა-ის ხმარება ჯერ კიდევ ძვ. ასურელებმა იცოდნენ). ამ ა-ის მუზარადსაც ფოლადის ბადე (ზარადი) ჰქონდა, ბადე მხრებს სწვდებოდა და კეფასა და სახეს იცავდა. შემდგომში ჯაჭვის პერანგზე (მხრებზე, კისრის არეში და სხვ.) ზოგჯერ ლითონის ფირფიტებსაც ამაგრებდნენ. XV ს. მხედარს ეცვა ჯავშანი, საწვივე, *საბარკული* და ლითონის ფეხსაცმელი, ხელებზე — ჯაჭვგადაკრული ხელთათმანი. ცხენსაც ჯავშანი ეცვა, შუბლს ლითონის საშუბლე უფარავდა და მკერდზე ფარი ჰქონდა ამოკრული. ა. მეომარს თითქმის ყოველგვარი იარაღისაგან იცავდა. საასპარეზო და საზეიმო ა. ოქრო-ვერცხლით, პატიოსანი თვლებით და მდიდრული ქსოვილებით იყო მორთული. მძიმედ შეიარაღებული აბჯროსანი რაინდი ძლიერი ძალა იყო და ხშირად ბრძოლის ბედს წყვეტდა. ცეცხლსასროლი იარაღის განვითარებასთან ერთად ა-მა თანდათანობით დაკარგა მნიშვნელობა.

ს ა ქ ა რ თ ვ ე ლ ო შ ი ა-ს უძველესი დროიდან ხმარობდნენ. თრიალეთში არქეოლ. გათხრების დროს აღმოაჩინეს ბრინჯაოს მუზარადისა და ფარაგის ნაშთები (ძვ. წ. III ათასწლ.), ლილოსა და კაჭრეთში ბრინჯაოს მრგვალი ფარები, სამთავროში — ბრინჯაოს სარტყლები. ვანში აღმოჩენილი ანტიკური ხანის სამარხში დაკრძალულ მეომარს ბრინჯაოს საბარკული და საწვივე ეცვა. ჰეროდოტეს ცნობით (ძვ. წ. V ს.), მოსინიკებს ტყავის მუზარადი ეხურათ და ქსოვილის კვართი ემოსათ. მოსხებს დაწნული, ხარისტყავგადაკრული, ფათალოს ფურცლისებრი ფარები ჰქონდათ, სხეულს კი სელის კვართით იცავდნენ. ხალიბებსაც სელის კვართი ეცვათ. თავსარქმელად ხესაც იყენებდნენ. ხის მუზარადი ეხურათ მოსინიკებს, ტიბარენებს, კოლხებს. ბერძნ. მითის მიხედვით, კოლხეთის მეფე აიეტს ღვთაება არესისაგან ნაბოძები ჰქონია ოთხვღიანი ოქროს მუზარადი. საქართველოში ნადავლ საჭურველს, მ. შ. მუზარადებს, სალოცავებს სწირავდნენ. მაგ., ქუცნა ამირეჯიბს ჯალალედინის მუზარადი მრავალძლის ეკლესიისათვის შეუწირავს (ამჟამად ს. ჯანაშიას სახ. საქართველოს სახელმწ. მუზეუმში ინახება). ქართველ მეომრებს თავსარქმელად მუზარადი, ჩაფხუტი და *ჩაჩქანი* ჰქონდათ. ძლიერი დარტყმის შესასუსტებლად ჩაჩქანქვეშ თუშურ ქუდს იხურავდნენ, მუზარადქვეშ — სვანურს. ტერმინი „ა." შუა საუკ. დასაწყისიდან საერთოდ საჭურველს აღნიშნავდა. შუა საუკ. მიწურულში „ა-ის" შინაარსი „იარაღმა" მიისაკუთრა და „ა-ში" მხოლოდ თავდასაცავი საჭურველი იგულისხმებოდა. ა. საქართველოს მთაში, სადაც მას თითქმის უკანასკნელ დრომდე ხმარობდნენ, ფართო გაგებით თავდასაცავი და შესატევი საჭურვლის ერთ „ტანს" (ერთ კომპლექტს) აღნიშნავდა. ესაში შედიოდა მუზარადი ან ჩაჩქანი, ჯაჭვის პერანგი ან ჯავშანი, სამკლავეები, ფარი, ხმალი, დაშნა, ურსა (დანა), საჩერნე, საბარკული, *საცერული*, შემდეგ — თოფიც, დამბაჩაც, მასრებიც და საპირისწამლეც.

*ლიტ.*: Э н г е л ь с Ф., Избранные военные произведения, М., 1958; ჩ ო ლ ო ყ ა შ ვ ი ლ ი კ., ქართული საბრძოლო იარაღები. ფარი, «ს. ჯანაშიას სახ. საქართველოს სახელმწ. მუზეუმის მოამბე», 1954, ტ. 18B; მ ი ს ი ვ ე, ქართული საჭურველი. ჯაჭვი, იქვე, 1956, ტ. 19B; მ ი ს ი ვ ე, ქართული საჭურველი. ჩაჩქანი, იქვე, 1957, ტ. 19A და 21B; ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., მასალები ქართველი ერის მატერიალური კულტურის ისტორიისათვის, [ტ.] 3—4, თბ., 1962; Р а з и н Е. А., История военного искусства с древнейших времен до первой империалистической войны 1914—1918 гг., т. 1—2, М., 1940. *კ. ჩოლოყაშვილი.*

**აბჯრისმტვირთველი,** იხ. სტ. *მეაბჯრე*.

**აბჰა,** ქალაქი საუდის არაბეთის სამხრ.-დასავლეთში. ასირის პროვ. ადმ. ცენტრი. დაახლ. 25 ათ. მცხ.; საქარავნო გზე-




სტ *აბისალის ცხოველები*. **1.** ნიჩაბფეხიანი კიბოები (Copepoda); **2.** მანათობელი თევზი (Myctophum punctatum); **3.** მედუზა Periphylla regina; **4.** ღრმა ზღვის გველთევზა (Synaphobranchus pinnatus); **5.** გარნელი Notostomus; **6.** ზღვის ობობა Colossendeis macerimma; **7.** საოცარი ლამპარი (Lycoteuthis diadema); **8.** ღრუბელი ფერონემა (Pheronema carpenteri); **9.** თევზი Myctophum affine; **10.** თევზი ვარხვი (Gastrostomus bairdii); **11.** ზღვის შროშანი ბათიკრინუსი (Bathicrinus sp.); **12.** ზღვის ნაკრტენი (Scytalium splendens); **13.** ექიურისი (Talassema sp.); **14.** თევზი მეანკესე (Melanocetus krechi); **15.** მარჯნები პარაგორგია (Paragorgia sp.); **16.** ჰოლოთურია Deima **17.** ზღვის ვარსკვლავა ბრიზინგიდა (Brisingidae); **18.** თევზი ტელესკოპი (Opisthoproctus soleatus); **19.** ჰოლოთურია სფეროტურია (Sphaeroturia sp.); **20.** ზღვის ზღარბი Salenia.




აბჯრის ტიპები: 1. ასურელი ქვეითები, ძვ. წ. VIII ს.; 2. ათენელი ჰოპლიტი, ძვ. წ. V ს.; 3. ჰასტატები—რომაული შუბოსნები ძვ. წ. V ს.; 4. ჩინელი მეომრები, 960—1230; 5. რაინდები, XIII ს.; 6. გერმანელი კირასირი, XVII ს. დასაწყისი; ა, ბ, გ, დ, ე, ვ—გერმანელი კირასირის თავდასაცავი აღჭურვილობის ნაწილები 1616 წესდების მიხედვით; 7. იანიჩარი, XIV—XV სს.; 8. რუსი მეომარი, XIV ს.; 9. რუსული მუზარადი, XIV—XVI სს.; 10. მოკლე რუსული ჯავშანი (იუშმანი), XVI ს.; 11. ნაჭედი რგოლებისაგან შეკრული ჯაჭვის პერანგი მკერდზე დამაგრებული ფარით.

ბის კვანძი. სას.-სამ. რ-ნის ცენტრი (ხორბალი, სორგო, ყავა, ბრინჯი, მეცხოველეობა).

**აგაჲინავაგუპტა,** X ს. დასას. და XI ს. დასაწყ. ინდოელი პოეტი, ლიტ-რისა და ხელოვნ. თეორეტიკოსი. მის პოეტურ ნაწარმოებებს ჩვენამდე არ მოუღწევია. ა-ს უმთავრესი შრომებია: „დჰვანიალოკალოჩანა“, რ-იც წარმოადგენს ანანდავარდჰანას ტრაქტატის „დჰვანიალოკას“ („ლიტერატურაში ესთეტიკური ტკბობის ბუნებისათვის“) კომენტარებს, და „აბჰინავაბჰარატი“, რ-იც წარმოადგენს „ბჰარატიანატიაშასტრას“ (შუა საუკ. ინდ. ტრაქტატი თეატრზე) კომენტარებს. ამ ნაწარმოებებში შემდგომი განვითარება პოვა და საბოლოოდ ჩამოყალიბდა *დჰვანის* და *რასის* თეორიები. „აბჰინავაბჰარატიში“ ეს თეორიები დამუშავებულია მათი დრამ. ხელოვნებაში გამოყენების თვალსაზრისით, განსაკუთრებული ყურადღება ექცევა ესთეტ. ტკბობის ბუნების საკითხს. ა. ცნობილია როგორც *ვედანტის* სკოლის ფილოსოფოსი.

**აგა** (Bufo marinus), ცხოველი *გომბეშოსებრთა* ოჯახისა. გამოირჩევა დიდი ზომით (25 *სმ*). აქვს თვალბუდისზედა ძვლოვანი ქედები და ყბა-ყურის დიდი ჯირკვლები. კანის ჯირკვლების გამონაყოფი შხამიანია. გვხვდება სამხრ. და ცენტრ. ამერიკაში. იკვებება მწერებით, მოლუსკებითა და სხვა პატარა ცხოველებით. აშენებენ შაქრის ლერწმის მავნებლების მოსასპობად.

**აგადა,** იხ. *ჰაგადა.*

**აგადესი** (Agadez, Agades), ქალაქი ნიგერის რესპ. ცენტრ. ნაწილში, აირის (აზბინი) პლატოზე, ალჟირ—ზინდერის გზატკეცილზე. აგადესის დეპარტ. ადმ. ცენტრი. 7,1 ათ. მცხ. (1964, შეფასება), აეროდრომი. სავაჭრო-განმანაწილებელი პუნქტი. კერამ. ნაწარმის ქ-ნა. სულთნის სასახლე და XVI ს. მეჩეთი. ა-ის ჩრდილოეთით კალის, ვოლფრამის, ქვამარილის მოპოვება. ურანის მადნის საბადო.

**აგადირი** (Agadir), ქალაქი სამხრ.-დას. მაროკოში, ატლანტის ოკეანის სანაპიროზე, გირის კონცხის სამხრეთით; აგადირის პროვ. ადმ. ცენტრი. დაახლ. 50 ათ. მცხ. (1968). ნავსადგური ემსახურება სუსის რ-ნს (გააქვთ თევზის კონსერვები, ციტრუსები, ადრეული ბოსტნეული, ფერადი ლითონების მადანი, ცემენტი). ა. ქვეყნის თევზის მრეწვ. ერთ-ერთი მნიშვნელოვანი ცენტრია (სარდინის გადასამუშ. 60-ზე მეტი ქ-ნა); ცემენტის ქ-ნა. ა-ის რ-ნში რამდენიმე საზღვაო კურორტია. დაარსდა XVI ს-ში სანტა-კრუს-დ' აგერის სახელწოდებით.

**აგავა** (Agave), მცენარეთა გვარი *ამარილისისებრთა* ოჯახისა (ზოგი მეცნიერი აკუთვნებს აგავასებრთა ოჯახს). აქვს მოკლე ღერო და როზეტისებრად შეკრული დიდი, ხორციანი, ზოგიერთ სახეობას ეკლიანი და ჭრელი ფოთლები. ყვავის ერთხელ, 6—15 წლის ასაკში, მაისიდან აგვისტომდე. ეზრდება 10—12 *მ* სიმაღლის ყვავილედის ყუნწი და უხვად გამოაქვს ყვავილი (17 ათასამდე). ნაყოფის მომწიფების შემდეგ მცენარის ყველა მიწისზედა ორგანო კვდება. ცნობილია ა-ის სამასამდე სახეობა. ველურად ხარობს მექსიკაში. ა. დეკორ. მცენარეა. მეტწილად გავრცელებულია ამერიკული ა. (A. americana), რ-იც სსრკ-ში გაშენებულია ყირიმისა და კავკ. შავი ზღვის სანაპიროს პარკებში. ა-ის ბევრი სახეობის ფოთლებისაგან იღებენ ბოჭკოს (სიზალი, გენეკენი და სხვ.) და ამზადებენ თოკებს, ჯაგრისებსა და უხეშ ქსოვილს. ნარჩენებისაგან მზადდება შესაფუთი ქაღალდი. ა-ის შაქრიანი წვენისაგან ალკოჰოლიან სასმელებს აყენებენ.

**აგათანგელოსი,** V ს. სომეხი ისტორიკოსი. თავის „ისტორიაში“ აღწერს სომხეთის გაქრისტიანებას (IV ს. დასაწყ.), სომხ. ეკლესიის ორგანიზაციას და გადმოსცემს ქრისტიანობის პრინციპებს. თავს აღწერილი ამბების თანამედროვედ აცხადებს, ნამდვილად კი V ს. მეორე ნახში წერდა. მისი წიგნი ძველადვე ითარგმნა ბერძნულად, ქართულად და არაბულად. „ისტორიის“ ძვ. სომხ. ტექსტის გამოცემათაგან საუკეთესოდ ითვლება 1909 თბილისის გამოცემა.

*ლიტ.*: ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ძველი სომხური საისტორიო მწერლობა, წგ. 1, ტფ., 1935. *ლ. ჯანაშია.*

**აგათია სქოლასტიკოსი** (Agathias Scholasticos) (დაახლ. 536 — დაახლ. 582), ბიზანტ. პოეტი და ისტორიკოსი. ალექსანდრიასა და კონსტანტინოპოლში მიიღო იურიდ. განათლება. მისი პოეტური მემკვიდრეობიდან აღსანიშნავია ჰეგზამეტრებით გამართული ეპიკური თხზულება „დაფნიაკა“ და ეპიგრამების კრებ. შვიდ წიგნად. კრებულში ა. ს-მა სხვა პოეტების ეპიგრამებიც შეიტანა. მისი მთავარი ნაშრომია საისტ. თხზ. „იუსტინიანეს მეფობისათვის“, რ-იც პროკოპი კესარიელის „ისტორიის“ გაგრძელებას წარმოადგენს. იგი ხუთი წიგნისაგან შედგება, ქრონოლ. თანამიმდევრობით გადმოგვცემს ბიზანტ. იმპერიის 552—558 ამბებს და VI ს. დას. საქართველოს — ლაზიკის ისტორიის ძირითადი წყაროა. ნაშრომში აღწერილია დაბა-ქალაქები და ციხესიმაგრეები (ქუთათისი, მუხურისი, ვარდციხე, ტოლები). დახასიათებული არიან სვანები, ლაზები, მისიმიელები და სხვ. ა. ს-ის „ისტორიაში“ შემონახულია ქართ. მჭევრმეტყველების ბრწყინვალე ნიმუშები.

*თხზ.*: О царствовании Юстиниана, пер. и статья М. В. Левченко, М.—Л., 1953; ცნობები საქართველოს შესახებ, წგ.: გეორგიკა, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 3, თბ., 1936. *ს. ყაუხჩიშვილი.*

**აგათისი** (Agathis), წიწვოვანი მცენარეების გვარი არაუკარიისებრთა ოჯახისა. ცნობილია 20-მდე სახეობა. ზოგის სიმაღლე 50 *მ* აღწევს. ძირითადად გვხვდება ავსტრალიაში, ახალ გვინეაში, ახალ ზელანდიაში, პოლინეზიის, მელანეზიისა და ფილიპინის კ-ებზე. XX ს-იდან გაავრცელეს დას. საქართველოში როგორც კულტ. მცენარე. ა-ის მერქანი ძვირად ფასობს. ზოგიერთი სახეობა იძლევა მაღალხარისხოვან მაგარ და გამჭვირვალე ფისს: A. alba (A. dammara) — კოპალს, ახალზელანდიური ა. (A. australis) — კაურის (კაურიკოპალს).

**აგათოკლე** (Agathoklēs) (ძვ. წ. 361 ან 360—289), *სირაკუსის* ტირანი ძვ. წ. 317 ან 316-იდან. სიყმაწვილეში მექოთნე იყო. ძლიერი ნებისყოფის, სიმამაცისა და მხედართმთავრული ნიჭის წყალობით თვალსაჩინო ადგილი დაიკავა რესპუბლიკელთა შორის. დაქირავებული ჯარისა და გაღარიბებული მოქალაქეების დახმარებით დაამხო ოლიგარქია და ხელში ჩაიგდო ძალაუფლება. 313 მას ემორჩილებოდა სიცილიის თითქმის ყველა ბერძნ. ქალაქი. 312-იდან 306-მდე ეომებოდა კართაგენს სიცილიაში ბატონობისათვის. დაახლ. 305 მიიღო „სიცილიელთა მეფის“ ტიტული. 300—289 ებრძოდა სამხრ. იტალ. ტომებს. 299 დაიპყრო კ. კერკირა (კორფუ). ა-ს მმართველობა სირაკუსის სამხ. ძლიერებისა და კულტურის აყვავების ხანა იყო.

**აგათონი** (Agathōn) (დაახლ. ძვ. წ. 448—397), ძვ. ბერძენი დრამატურგი. ცხოვრობდა ათენში. ჩვენამდე მოაღწია ა-ის ზოგიერთი ტრაგედიის სათაურმა და მცირე ფრაგმენტებმა. მის შესახებ ცნობებს გვაწვდიან არისტოფანე („ბაყაყები“, „თესმოფორიაზუსები“), არისტოტელე („პოეტიკა“). პლატონი „ნადიმში“ აგვიწერს იმ წვეულებას ა-ის სახლში, რ-ითაც მეგობრებმა აღნიშნეს მისი გამარჯვება ტრაგიკოსთა შეჯიბრებაზე (ძვ. წ. 416). არისტოტელეს მიაჩნია, რომ ა-მა გუნდის სიმღერები ტრაგედიის სიუჟეტისაგან დამოუკიდებელ ინტერმედიებად აქცია. ტრაგედია „ყვავილში“ ა-მა პირველმა დაარღვია ტრადიცია: მითოლ. პერსონაჟები და სიუჟეტი შეცვალა ავტორისეული პერსონაჟებითა და სიუჟეტით. არისტოფანე და არისტოტელე ა-ს ევრიპიდეს მიმდევრად თვლიან.

*თხზ.*: [ფრაგმენტები], წგ.: Tragicorum graecorum fragmenta, rec. A. Nauck, Lipsiae, 1889.

*ლიტ.*: Lévêque P., Agathon, P., 1955 (ბიბლიოგრ.).



აგა.

**აგალცოვი** ფილიპე ალექსანდრეს ძე [დ. 8(20). I. 1900], ავიაციის მარშალი (1962). სკკპ წევრი 1919-იდან. 1915—19 იყო ობუხოვის ქარხნის მუშა, 1919-იდან საბჭ. არმიაშია. მონაწილეობდა სამოქ. ომში. 1925 დაამთავრა სამხ.-პოლიტ. სკოლა, 1932 — ვ. ი. ლენინის სახ. სამხ.-პოლიტ. აკადემია, 1934 — მფრინავთა კურსები. 1937—38 მონაწილეობდა მოხალისედ ესპ. ხალხის ეროვნ.-რევ. ომში, სამამულო ომის დასაწყისში მეთაურობდა საავიაციო ბომბდამშენ პოლკს. 1941—43 იყო მფრინავთა სამხ.-საავიაციო სკოლის უფროსი. 1943 — 45 — მოიერიშე ავიადივიზიისა და პოლონური პირველი შერეული საავიაციო კორპუსის სარდალი. 1949 — 62 ა. უმაღლეს სამეთაურო თანამდებობებზე იყო სამხ. ავიაციაში, 1962-იდან შორსმოქმედი ავიაციის სარდალია. დაჯილდოებულია 3 ლენინის ორდენით, 11 სხვა ორდენითა და მედლებით.

**აგამემნონი** (Agamemnōn), ძვ. ბერძნულ მითოლოგიაში არგოსის და შემდეგ მიკენის მეფე, *ატრევსის* ძე, *მენელაეს* ძმა, აქაველ-ბერძენთა წინამძღოლი *ტროის* ომში, სადაც თავი გამოიჩინა მამაცობითა და მხედართმთავრული ნიჭით. არგოსში დაბრუნებული ა. ვერაგულად მოკლეს მეუღლე კლიტემნესტრამ და მისმა საყვარელმა ეგისთემ. ბეოტიაში ა. ადგილ. ღვთაებად იყო მიჩნეული. ანტიკურ სახვ. ხელოვნებაში გამოსახულია ზევსის მსგავსად: მშვიდსა და მედიდურ ა-ს ხელში კვერთხი უჭირავს. ა. ჰომეროსის „ილიადის“ ერთ-ერთი მთავარი გმირია. მისი ტრაგიკული თავგადასავალი ასახულია ესქილეს („აგამემნონი“), ევრიპიდეს („ორესტეს“, „ელექტრა“, „იფიგენია“) და სხვათა ქმნილებებში.



ამერიკული აგავა. ა—ყვავილი.

**აგანა,** სოფელი ახალქალაქის რ-ნში (კოჩიოს სოფსაბჭო), მდ. ბარალეთის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 1780 *მ*, ახალქალაქიდან 22 *კმ*. კოჩიოს მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა, ბ-კა, საფერშლო-სამეანო პუნქტი.

**აგანი,** მდინარე რსფსრ ტიუმენის ოლქში, მდ. ტრომიეგანის მარცხ. შენაკადი (ობის სისტემა). სიგრძე 544 *კმ*, აუზის ფართ. დაახლ. 32,2 ათ. *კმ*². გამოედინება მდ-ების პურისა და ობის მარჯვ. შენაკადების აუზების ჭაობიანი მაღლობი წყალგამყოფიდან. მიედინება დას. ციმბირის დაბლობზე. საზრდოობს თოვლისა და წვიმის წყლით. იყინება ოქტომბერში, ყინულძვრა — მაისში. საშ. წლ. ხარჯი დაახლ. 260 *მ³/წმ*.

**აგანია** (Agaña), ქალაქი მარიანის კ-ებზე, კ. გუამის (აშშ სამფლობელო) ადმ. ცენტრი. 2,1 ათ. მცხ. (1970).

**აგაპოვი** ბორის ნიკოლოზის ძე [დ. 7(19). II. 1899, თბილისი], რუსი საბჭ. მწერალი და პუბლიცისტი. დაამთავრა თსუ-ის სიბრძნისმეტყველების ფაკ-ტი (1922). ლიტ. მოღვაწეობა დაიწყო 20-იანი წწ. დამდეგს თბილისში. 1922-იდან ცხოვრობს მოსკოვში. შედიოდა პოეტ-კონსტრუქტივისტების ჯგუფში. წერდა ნარკვევებს საწარმოო თემაზე (წიგნები: „მასალა სამყაროს შესაქმნელად“, 1933; „ტექნიკური მოთხრობები“, 1936; „ნოვა-



ფ. აგალცოვი.

ტორების გმირობა“, 1950 და სხვ.). ავტორია დოკუმენტური და სამეცნ.-პოპულ. ფილმების სცენარებისა: „სტალინგრადის აღორძინება“ (1944; სსრკ სახელმწ. პრემია, 1946), „გამარჯვებული ქვეყნის დღე“ (1947; სსრკ სახელმწ. პრემია, 1948), «ყინულმჭრელი „ლენინი“» (1964, ლომონოსოვის სახ. პრემია) და სხვ.

**აგარა,** დაბა (1934-იდან) ქარელის რ-ნში, მდ. მტკვრის მარცხ. ნაპირზე. რკინიგზის სადგ.; ზ. დ. 640 *მ*, ქარელიდან 6 *კმ*. შაქრის კომბინატი, კონსერვის და ღვინის ქ-ნები. 2 საშ. სკოლა, 2 ბ-კა, კლუბი, საბავშვო ბაგა, საბავშვო ბაღი, საავადმყოფო, აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა.



აგარანის (აზეულას) ციხის ნანგრევები. შუა საუკუნეები.

**აგარა,** სოფელი ამბროლაურის რ-ნში (ჭელიაღელის სოფსაბჭო), მდ. ხოტეურას სათავეში, ტყიბულ — ამბროლაურის გზატკეცილზე. ზ. დ. 1040 *მ*, ამბროლაურიდან 10 *კმ*. ჭელიაღელის ვ. კუიბიშევის სახ. კოლ-ბა (მეცხოველეობა, მემინდვრეობა, მებაღეობა). რვაწლ. სკოლა სოფ. ჭელიაღელეში (1 *კმ*). ბ-კა, მედპუნქტი.

**აგარა,** სოფელი ახალციხის რ-ნში, მდ. მტკვრის მარცხ. ნაპირზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., გურკელი, ზიკილია, საყუნეთი, წინუბანი). ზ. დ. 955 *მ*, ახალციხიდან 17 *კმ*. აწყურის შრომის წითელი დროშის ორდენის მერძევეობა-მეხილეობის საბჭ. მეურნეობა. დაწყ. სკოლა; საშ. სკოლა სოფ. ზიკილიაში (1 *კმ*). ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი), ამბულატორია. ა. იხსენიება „გურჯისტანის ვილაიეთის დიდ დავთარში“ (1595), როცა ოსმალებმა მიტაცებული სამცხე-საათაბაგო აღწერეს, ა. გაუკაცრიელებული იყო. 1870 ა-ში 3 კომლი ცხოვრობდა.

**აგარა,** აჭარის ასსრ ქედის რ-ნის სოფლების *ზედა აგარისა* და *ქვედა აგარის* ძვ. სახელწოდება.

**აგარა,** სოფელი აჭარის ასსრ ხელვაჩაურის რ-ნში (თხილნარის სოფსაბჭო), მდ. ჭოროხის მარცხ. მხარეზე. ზ. დ. 500 *მ*, შავი ზღვიდან 17 *კმ*, ხელვაჩაურიდან 7 *კმ*. კოლ-ბა (მეჩაიეობა), დაწყ. სკოლა; საშ. სკოლა სოფ. თხილნარში (4,5 *კმ*).

**აგარა,** სოფელი აჭარის ასსრ ხელვაჩაურის რ-ნში (ჩაისუბნის სოფსაბჭო), მდ. ყოროლისწყლის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 200 *მ*, შავი ზღვიდან 5 *კმ*, ხელვაჩაურიდან 12 *კმ*. კოლ-ბა (მეჩაიეობა), რვაწლ. სკოლა, ბ-კა, კლუბი.

**აგარა,** სოფელი აჭარის ასსრ ხულოს რ-ნში, მდ. საყევარას მარცხ. ნაპირზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., გელაურა, პანტნარი, საციხური). ზ. დ. 1280 *მ*, ხულოდან 13 *კმ*. კოლ-ბა (მეჩაიეობა, მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, ამბულ., შუა საუკ. ეკლესია („ნასაყდრალი“).



აგარაკი დაბა წყნეთში. არქიტ. ვ. ალექსი – მესხიშვილი. 1968.

**აგარ-აგარი** (მალაიური), ძოწეული და წაბლა წყალმცენარეების ლაბა. უმთავრესად ნახშირწყლებს შეიცავს. იყენებენ საკვებ არედ ბაქტერიების, სოკოებისა და სხვ. კულტივირების დროს, აგრეთვე საკონდიტრო მრეწველობაში.

**აგარაკი,** 1. დასასვენებელი ადგილი ქალაქგარეთ; 2. საცხოვრებელი სახლი სააგარაკო ადგილას. ა-ის არქიტ.-კონსტრ. სახეს ადგილ. კლიმატი და დასვენებისათვის საჭირო პირობები განსაზღვრავს.

**აგარაკი,** სოფელი მცხეთის რ-ნში (ლისის სოფსაბჭო), თბილისის დასავლეთით 8 *კმ*, ზ. დ. 780 *მ*. დიღმის მერძევეობა-მებოსტნეობის საბჭ. მეურნეობის დამხმარე მეურნეობა. დაწყ. სკოლა; რვაწლ. სკოლა სოფ. ლისში (2 *კმ*).

**აგარაკი** (ყოფ. კ ა ვ ა ქ ლ უ ქ ი), სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., რიაფში, წანიგვართა). ზ. დ. 150 *მ*, შავი ზღვიდან 3,5 *კმ*, გუდაუთიდან 34 *კმ*. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა, ბ-კა, 2 კლუბი (კინოდანადგარი), მედპუნქტი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**აგარანი,** ა გ ა რ ა ე ბ ი, თბილისის სამხრეთით მდებარე ტერიტ. საერთო სახელწოდება ფეოდ. ხანაში (ახლანდ. შინდისი, ტაბახმელა, კოჯორი, წავკისი). აქ საზაფხულო სადგომები ჰქონდათ ქალაქის მაღალი საზ-ბის წარმომადგენლებს.

**აგარანი,** ციხე ქვემო ქართლში, *აგარანზე* გამავალ დიდ საქარავნო გზაზე. ისტ. წყაროებში ხშირად მოიხსენიება აგრეთვე როგორც „აგარათა ციხე“; იცავდა საქართველოში სამხრეთიდან მომავალ მთავარ გზას. XI ს. 60-იან წწ-ში ბაგრატ IV-მ ა. წაართვა განძის ამირა *ფადლონს*. „*დიდი თურქობის*“ დროს (1080) ციხე მტერმა ჩაიგდო ხელში. 1118 ივლისში დავით აღმაშენებელმა ალყა შემოარტყა ა-ს და ერთ დღეში აიღო, ხოლო 1123 ივანე ორბელს უწყალობა. 1177 ა-ში გამაგრდნენ გიორგი III-ის წინააღმდეგ აჯანყებული დიდგვარიანები. იმავე წელს მეფემ ა. აიღო. „აგარათა ციხე“ ქართველ მეფეთა საზაფხულო სადგომი იყო. აქ გარდაიცვალა თამარ მეფე. XV ს-იდან მას კოჟრის ციხე ეწოდებოდა და სოლაღაშვილებს ეკუთვნოდა. ვახუშტი ბატონიშვილის მიხედვით, ამ ციხეს ადრე ა ზ ე უ ლ ა ს ც ი ხ ე ერქვა.

*ლიტ.*: ბ ე რ ძ ე ნ ი შ ვ ი ლ ი ნ., ძველი თბილისის ტოპონიმიკიდან (აგარანი), მის წგნ.: საქართველოს ისტორიის საკითხები, წგნ. 1, თბ., 1964. *დ. ბერძენიშვილი.*

**აგარდები** (Agardh), 1) კ ა რ ლ ა დ ო ლ ფ (23. I. 1785 — 28. I. 1859), შვედი ბოტანიკოსი, ალგოლოგი. ლუნდის უნ-ტის პროფესორი (1812—34). წყალმცენარეების სისტემატიკის შემქმნელი. მისი ძირითადი ნაშრომებია — „წყალმცენარეების სახეობანი“ (ტ. 1—2, 1820—28), „წყალმცენარეების სისტემა“ (1824), „დიატომეების კრიტიკული კონსპექტი“ (1830—32). 2) ი ა კ ო ბ გ ე ო რ გ (8. XII. 1813 — 17. I. 1901), კ. ა. აგარდის შვილი, მისი საქმის გამგრძელებელი. შეისწავლა წყალმცენარეების ანატომია და მორფოლოგია. მის ნაშრომს — „წყალმცენარეთა სახეობანი, გვარები და რიგები“ (ტ. 1—3, 1848—76) დღესაც არ დაუკარგავს მნიშვნელობა.

**აგარები,** სოფელი ხაშურის რ-ნში (გომის სოფსაბჭო). ზ. დ. 660 *მ*, ხაშურიდან 10 *კმ*. სატივის კოლ-ბა (მემინდვრეობა, მეხილეობა, მევენახეობა, მებოსტნეობა, მესაქონლეობა). დაწყ. სკოლა; საშ. სკოლა სოფ. გომში (4 *კმ*). ბ-კა, კლუბი.

**აგარის მონასტერი,** სამონასტრო კომპლექსი, ქართული ხუროთმოძღვრების თვალსაჩინო ძეგლი მდ. ურაველის ხეობაში (ახალციხის რ-ნი). მთავარი ეკლესია (X—XI სს.) ერთ-ერთი უდიდესი და საუკეთესო ერთნავიანი ტაძარია საქართველოში. შემორჩენილია აგრეთვე სატრაპეზოს (XI—XII სს.), სამრეკლოსა (XIII—XIV სს.) და სხვ. სამონასტრო ნაგებობათა ნანგრევები.

**აგარის შაქრის ქარხანა,** იხ. *საქართველოს შაქრის კომბინატი.*

**აგასისი,** ა გ ა ს ი (Agassiz) ჟან ლუი როდოლფ (28. V. 1807 — 12. XII. 1873), შვეიცარიელი ბუნებისმეტყველი, ჟ. კიუვიეს მოწაფე და მიმდევარი. 1832-იდან ნევშატელის პროფესორი. 1846-იდან ცხოვრობდა აშშ-ში, იყო ბოსტონის, ჩარლსტონისა და ჰარვარდის უნ-ტების პროფესორი. შეისწავლა მყინვარული ნალექები, დაასაბუთა იმ დროისათვის ახალი და ძირითადად სწორი იდეა მყინვარული ეპოქების არსებობის შესახებ. გამოქვეყნებული აქვს კაპიტ. ნაშრომი ნამარხ თევზებზე, აგრეთვე გამოკვლევები ევროპასა და ბრაზილიაში გავრცელებულ თანამედროვე თევზებზე. იყო კატასტროფების თეორიისა და სახეობათა უცვლელობის იდეების უკიდურესი დამცველი და დარვინიზმის მოწინააღმდეგე. ა-ის ეს შეხედულებები გააკრიტიკეს ენგელსმა, დარვინმა და ჰეკელმა.

**აგასისი,** ა გ ა ს ი (Agassiz), მტკნარწყლიანი მყინვარისპირა ტბა. არსებობდა დაახლ.. 10—12 ათასი წლის წინათ ჩრდ. ამერიკაში, უკანდახევის პროცესში მყოფი მყინვარული ფარის კიდეზე. სიგრძე 1100 *კმ*, სიგანე 400 *კმ*, მაქს. სიღრმე 200 *მ*-ზე მეტი. მდ-ების უორენისა და მინესოტის ხეობებით ჩაედინებოდა მდ. მისისიპიში. ტბის გაჩენიდან დაახლ. 1000 წლის შემდეგ ა-იდან გამომდინარე მდ. ნელსონმა ჰუდსონის ყურისაკენ გაიკვალა გზა და ტბა თანდათან დაიცალა. ა-ის ადგილზე დარჩა რამდენიმე ტბა (ვინიპეგოსისი, ვინიპეგი, მანიტობა, ტყის ტბა და სხვ.) და ვრცელი ვაკეები. სახელი დაერქვა შვეიც. ბუნებისმეტყველის *ჟ. აგასისის* პატივსაცემად.

**აგასფერი,** იხ. *აჰასფერი.*

**აგაუ,** ეთიოპიის ხალხთა უძველესი ჯგუფი. ცხოვრობენ გოჯამისა და ვოლოს პროვინციებში, ტანის ტბის მახლობლად, ქ. გონდარის მიდამოებში, აგრეთვე ერიტრეაში ქ. ასმარის ჩრდილოეთით. საერთო რაოდ. 60 ათ. კაცი (1967). მეტყველებენ უმთავრესად აგაუ ენაზე (იხ. *ქუშიტური ენები*). ა-ს ნაწილი მუსლიმანებია, ნაწილი — მონოფიზიტი ქრისტიანები, არიან იუდაისტებიც. მისდევენ მიწათმოქმედებას, მესაქონლეობას.

**აგაუ ენა,** იხ. სტ. *ქუშიტური ენები.*

**აგაჰი** მუჰამად რიზა (1809—1874), უზბეკი მწერალი, მთარგმნელი, ისტორიკოსი. ხივის სასახლის კარის მემატიანე. წერდა უზბ. და ტაჯ. ენებზე. განაგრძო თავისი წინამორბედის შრომა და ხვარაზმის ისტორია 1839—40-იდან 1872-მდე გაასრულა. მისი მატიანე დაწერილია მაღალფარდოვანი სტილით, გადატვირთულია შედარებებითა და მეტაფორებით. ტექსტში ჩართულია ლექსები, არაბ. და სპარს. ციტატები. ა. ავტორია დივანისა „შეყვარებულთა თილისმა“, რ-შიც სამიჯნურო ჰანგებს სოფლის სამდურავიც ერთვის. უზბ. ენაზე თარგმნა აღმოსავლეთის კლასიკოსთა 20-ზე მეტი ისტ. და მხატვრული თხზულება, მ. შ. საადის „გოლესთანი“ („ვარდნარი“), ჯამის „ბეჰარესთანი“ („გაზაფხულის ბაღი“) და სხვ.

**აგეგმვა,** ტოპოგრაფიული რუკის ან გარკვეული ნიშანთვისებების მიხედვით რუკაზე წვლილადების დასატანად საჭირო სამუშაოთა ერთობლიობა. ა. მოიცავს საველე და კამერულ სამუშაოებს. ს ა ვ ე ლ ე ს ა მ უ შ ა ო ე ბ ი ა: საყრდენი ქსლის შექმნა და წვლილადების წერტილთა შეფარდებითი მდებარეობის განსაზღვრა. ამ დროს ზომავენ მანძილებს, მიმართულებებს, კუთხეებს, წერტილთა შორის აღმატებებს და სხვ. კ ა მ ე რ უ ლ ი ს ა-

მ უ შ ა ო ე ბ ი ა: განაზომთა მათემატიკური დამუშავება და გრაფიკულად გამოსახვა განარჩევენ: დედამიწის ზედაპირზე აგეგმვას, დედამიწის წიაღში აგეგმვას და აეროაგეგმვას.

ა დედამიწის ზედაპირზე შეიძლება იყოს: ჰორიზონტული (წვლილადებია დედამიწის ელემენტების მხოლოდ კონტურები) და კომბინირებული, ანუ ჰორიზონტულ-ვერტიკალური (წვლილადებია დედამიწის ელემენტების კონტურებთან ერთად მათი ნიშნულებიც და რელიეფიც). ამ სახის ა-ს, ჩვეულებრივ, უწოდებენ ტოპოგრ. ა-ს. განარჩევენ: ინსტრუმენტულ, ნახევრად ინსტრუმენტულ და თვალზომით ა-ს. ინსტრუმენტული ა-ის სახელწოდებას განსაზღვრავს ის ინსტრუმენტი, რ-იც ძირითადად იხმარება საველე სამუშაოებზე. მაგ., ა. მენზულით, ტაქეომეტრული ა., ფოტოთეოდოლიტური ა. და სხვ

დედამიწის წიაღში ა. ხდება გვირაბებისა და მეტროპოლიტენების მშენებლობასა და სამთო-გეოლ. სამუშაოსთან დაკავშირებით. ასეთი სახის ა. მოიცავს: საორიენტირო-დამაკავშირებელ ა-ს (მიწისქვეშა დასაყრდენის დაკავშირება ხილული ზედაპირის გეოდ. საფუძველთან), ჰორიზ. საფუძვლის შედგენას (პოლიგონომეტრიული და თეოდოლიტური სვლები), ნიველირებას და წვლილადების ა-ს. აქ წვლილადებია სამთო გამონამუშევართა სახეობები, მათი ზომები და სივრცობრივი განლაგება, წიაღისეულის ფორმები და მისი წოლის პირობები, წიაღში მარაგის, მისი ხარისხებისა და კომპონენტების განაწილების ხასიათი და სხვ.

აეროაგეგმვა (იხ. *აეროგეოდეზია*) მოიცავს აეროფოტოგადაღებას, საველე ფოტოლაბორატორიულ, ტოპოგრ.-გეოდ. და ფოტოგრამმეტრიულ სამუშაოებს. ამჟამად, როგორც სახმელეთო, ისე აეროფოტოგადაღებისას მიმართავენ სტერეოფოტოგადაღებას. მიღებული ფოტოსურათების სტერეოფოტოგრამმეტრიული მეთოდებით დამუშავების შედეგად ადგენენ ტოპოგრ. გეგმებს და შემდეგ—რუკებს. სახელმწიფოს (ან სახელმწიფოთა) ერთიანი კარტოგრაფირებისათვის აგეგმვითი სამუშაოები სრულდება საგანგებო ასაგეგმავ ქსელზე დაყრდნობით, რ-იც შედგენილია წინასწარ შექმნილი ასტრონომიულ-გეოდეზიურ-გრავიმეტრიული ქსლის (ან ქსელთა სისტემის) საშუალებით, დიდი სივრცეებიდან მცირე სივრცეებზე გადასვლის გზით. გამონაკლისია შედარებით მცირე სივრცეების აგეგმვა, რ-იც ადგილობრივი მნიშვნელობის პუნქტებს ეყრდნობა (თეოდოლიტური, მენზულური და ტაქეომეტრიული სვლები).

როდესაც არსებულ გეგმებსა და რუკებში საგანგებოდ შეაქვთ გარკვეული ნიშანთვისებების მქონე წვლილადი, მაშინ ა. სახელწოდებას იღებს შესაბამისი სამეცნიერო დარგის ან წვლილადის მიხედვით. მაგ., გეოლოგიური (აეროგეოლოგიური, ტექტონიკური, ჰიდროგეოლოგიური და სხვ.), გეოფიზიკური (გეომაგნიტური, სინოპტიკური, გრავიმეტრიული და სხვ.), სატყეო, საგზაო, საზღვაო და სხვა სახის ა.

*ნ. თევზაძე.*

**ᲐᲒᲔᲔᲕᲘ** ნიკოლოზ ვლადიმერის ძე [დ. 17(30). VI. 1903, თბილისი], საბჭოთა ქიმიკოსი და მეტალურგი. სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1968). სკკპ წევრი 1944-იდან. დაამთავრა ლენინგრ. პოლიტექ. ინ-ტი (1926), მუშაობდა იქვე, შემდეგ (1938—1951) სსრკ მეცნ. აკად. ზოგადი და არაორგ. ქიმიის ინ-ტში, ხოლო 1951-იდან — სსრკ მეცნ. აკად. მეტალ. ინ-ტში. ა. ძირითადად ლითონთა შენადნობებს იკვლევს. დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, აგრეთვე სხვა ორდენებითა და მედლებით.

*თხზ.*: Природа химической связи в металлических сплавах, М.—Л., 1947; Рентгенография металлов и сплавов, Л., 1932.

**ᲐᲒᲔᲚᲐᲓᲐ** (Ageladas), ბერძენი მოქანდაკე. არგოსის სკოლის მამამთავარი. მოღვაწეობდა დაახლ. ძვ. წ. 520—450. იყო *მირონის, პოლიკლეტესა* და, შესაძლოა, *ფიდიას* მასწავლებელი. ა-ს ნამუშევრებს ჩვენამდე არ მოუღწევია. ვარაუდობენ, რომ ა. იყო ავტორი არტემისიონის კონცხთან (ევეოსის ზღვა) ნაპოვნი პოსეიდონის ქანდაკებისა (ბრინჯაო, დაახლ. ძვ. წ. 460, ათენი, არქეოლ. ეროვნ. მუზეუმი).

**ᲐᲒᲔᲜᲢᲘ** [ლათ. agens (agentis) — მოქმედი], 1. ვისიმე დავალებით მოქმედი პირი; ორგანიზაციის ან დაწესებულების წარმომადგენელი, რწმუნებული (სავაჭრო ა., დაზღვევის ა., პოლიციის ა. და სხვ.). საერთო მიზნით მოქმედ აგენტთა ერთობლიობას ა გ ე ნ ტ უ რ ა ეწოდება. 2. სამეცნ. ტერმინოლოგიაში: მოქმედი ფაქტორი, რ-იც იწვევს რაიმე პროცესს ან მოვლენას ბუნებაში, ადამიანის ორგანიზმში და ა. შ., მაგ., გოგირდმჟავულკანიზებელი ა. კაუჩუკის ვულკანიზაციის პროცესში.

**ᲐᲒᲔᲠ ᲞᲣᲑᲚᲘᲙᲣᲡᲘ** (ლათ. ager publicus — საზოგადოებრივი მიწა), სახელმწიფოს კუთვნილი მიწის ფონდი ძველ რომში. ა. პ-ად ცხადდებოდა რომაელთა მიერ დაპყრობილი მიწების 1/3. დამუშავებულ მიწებზე სახელმწიფო კოლონიებს აარსებდა, საჯარო ვაჭრობით ყიდდა ამ მიწებს, ან მოქალაქეებს უნაწილებდა. ყამირი მიწები კი სახელმწ. საკუთრებად რჩებოდა და რომის მოქალაქეებს შეეძლოთ მათი დაკავება ოკუპაციის წესით (თავისუფალი დაჩემების უფლებით), რისთვისაც გარკვეული იჯარა უნდა გადაეხადათ. ძვ. წ. IV—II სს. ა. პ-ის დიდ ნაწილს ნობილები დაეპატრონენ. გამწვავდა ბრძოლა პატრიციებსა და პლებეებს შორის; ამას სხვადასხვა დროს მოჰყვა აგრ. კანონების (Leges agrariae) გამოცემა. მათ შორის მნიშვნელოვანია ლიცინიუს-სექსტიუსის (ძვ. წ. 367) და *გრაკქუსების* (ძვ. წ. II ს. II ნახ.) აგრ. კანონმდებლობა, რ-იც მიზნად ისახავდა ნობილების მიერ ა. პ-ის ოკუპაციის უფლების შეზღუდვას და მიწების ხელახალ განაწილებას. ძვ. წ. 111 და 59 კანონებით თითქმის მთელი იტალიური ა. პ. კერძო საკუთრებად გამოცხადდა. გამონაკლისი იყო რომის პროვინცია, სადაც ა. პ. სახელმწ. საკუთრებად ითვლებოდა, მაგრამ ზოგჯერ ამა თუ იმ თემს ე. წ. „იტალიურ უფლებას“ მიანიჭებდნენ ხოლმე და ა. პ. აქაც შეიძლებოდა კერძო საკუთრებად ქცეულიყო.

**ᲐᲒᲔᲡᲘᲚᲐᲝ II** (Agēsilaos) (დაახლ. ძვ. წ. 444/442 — დაახლ. 360/358), სპარტის მეფე (ძვ. წ. 401-იდან), მხედართმთავარი და დიპლომატი. წარმატებით იბრძოდა მც. აზიაში სპარსელების წინააღმდეგ (396—394). *ანტალკიდას ზავის* (387 ან 386) შემდეგ ერთხანს აღადგინა სპარტის ჰეგემონია საბერძნეთში. სპარტის სამეფოსთვის საჭირო სახსრების მოსაპოვებლად მონაწილეობა მიიღო ეგვ. დინასტიურ ომში მეფე ნექტანაბას მხარეზე (361—360). დიდძალი გასამრჯელოთი სამშობლოსაკენ გამობრუნებული გზაში გარდაიცვალა.

**ᲐᲒᲔᲤᲡᲢᲐ,** ი ა ღ ი ა ფ ს ტ ა, მთა კაგრის ქედზე, მდ. გეგის მარცხ. შენაკად აგეფსთის სათავესთან. სიმაღლე 3257 *მ*. აგებულია ბაიოსური ტუფპორფირიტებით. მკაფიოდ ემჩნევა მეოთხეული გამყინვარების კვალი თანამედროვე გამყინვარება მცირეა, უფრო ჩრდ. ფერდობებზეა. 1700—1800 *მ*-მდე სოჭნარი და წიფლნარია, ზემოთ კი სუბალპ. მაღალი ბალახეული და ალპ. მდელოებია. მისასვლელი — მდ. გეგისა და მდ. მზიმთის სათავეებიდან.

**ᲐᲒᲕᲐᲕᲔᲠᲐ,** სოფელი აფხ. ასსრ გალის რ-ნში (ოქუმის სოფსაბჭო), მდ. ოქუმის მარჯვ. შენაკად მარიჯის სათავეებში. ზ. დ. 160 *მ*, გალიდან 17 *კმ*. ოქუმის ვ. ი. ლენინის სახ. კოლ-ბა (მეჩაიეობა, მეთამბაქოეობა, მესიმინდეობა, მეაბრეშუმეობა, მეცხოველეობა, მეციტრუსეობა). რვაწლ. სკოლა.

**ᲐᲒᲕᲐᲕᲔᲠᲐ,** სოფელი აფხ. ასსრ ოჩამჩირის რ-ნში (გუფის სოფსაბჭო), მდ. ღალიძგის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 250 *მ*, შავი ზღვიდან 22 *კმ*, ოჩამჩირიდან 25 *კმ*. კოლ-ბა „აფსნი“ (მეჩაიეობა). საშ. სკოლა სოფ. გუფში (5 *კმ*).

**ᲐᲒᲕᲘᲡᲢᲝ** (ლათ. Augustus), კალენდარული წლის მერვე თვე (31 დღე-ღამე). სახელი ეწოდა რომის იმპერატორის *ავგუსტუსის* პატივსაცემად. ქართ. წარმართული კალენდრის მიხედვით „ქ ვ ე ლ თ ო ბ ი ს ა“ ერქვა. შემდეგ ა-ს პარალელურად „მ ა რ ი ა მ ო ბ ი ს თ ვ ე“ გავრცელდა. იხ. აგრეთვე *კალენდარი*.



ნ. აგეევი.

**ᲐᲒᲕᲘᲡᲢᲝᲡ ᲐᲜᲢᲘᲞᲐᲠᲢᲘᲣᲚᲘ ᲑᲚᲝᲙᲘ,** ანტიპარტიული ჯგუფებისა და მიმდინარეობათა (ტროცკისტები, ლიკვიდატორები, ბუნდელები და სხვ.) გაერთიანება. ჩამოყალიბდა ლიკვიდატორების კონფერენციაზე ვენაში [12(25) აგვ.—20 აგვ. (2 სექტ.), 1912] ტროცკის ინიციატივით. ბლოკის მთავარი მიზანი იყო ვ. ი. ლენინისა და ბოლშევიკების წინააღმდეგ ბრძოლა, პროლეტარიატის არალეგალური რევ. პარტიის ლიკვიდაცია, მუშათა ჩამოშორება რევ. ბრძოლისაგან. ტროცკი თავის ლიკვიდატორობას ე. წ. ცენტრიზმით ფარავდა, აცხადებდა, რომ ფრაქციულობის გარეშე იდგა და პარტიის „ერთიანობისათვის“ იღვწოდა. «...ტროცკი და მისი მსგავსი „ტროცკისტები და შემთანხმებლები“ ყოველგვარ ლიკვიდატორებზე მავნენი არიან», — წერდა ვ. ი. ლენინი (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 17, გვ. 284). ა. ა. ბ-ის წინააღმდეგ საბრძოლველად ბოლშევიკებმა დროებით შეკრეს ბლოკი „*მენშევიკ-პარტიელებთან*“ (პლეხანოველებთან) და დაიცვეს მუშათა კლასის რევ. პარტია. ა. ა. ბ., რ-საც არავითარი კავშირი არ ჰქონდა მასებთან, 1913—1914 დაიშალა.

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., «აგვისტოს» ბლოკის დაშლა, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 20; მ ი ს ი ვ ე, ერთიანობის საკითხი, იქვე, ტ. 18; მ ი ს ი ვ ე, ჩვენი პარტიის «მტკიცეულ» საკითხები», იქვე.

**„ᲐᲒᲕᲘᲡᲢᲝᲡ“ („ᲖᲐᲤᲮᲣᲚᲘᲡ“) 1913 ᲗᲐᲗᲑᲘᲠᲘ** რ ს დ მ პ ც ე ნ ტ რ ა ლ უ რ ი კ ო მ ი ტ ე ტ ი ს ა პ ა რ ტ ი უ ლ მ უ შ ა კ ე ბ თ ა ნ, *იხ. პორონინის 1913 თათბირი* რსდმპ ცენტრალური კომიტეტისა პარტიულ მუშაკებთან.

**ᲐᲒᲕᲘᲡᲢᲝᲡ ᲠᲔᲕᲝᲚᲣᲪᲘᲐ ᲕᲘᲔᲢᲜᲐᲛᲨᲘ 1945,** ეროვნული სახ.-დემოკრ. რევოლუცია, რ-მაც დაამხო იმპერიალისტების ბატონობა ვიეტნამში და დაამყარა სახ.-დემოკრ. წყობილება. რევოლუცია იყო ფრანგი კოლონიზატორების და იაპ. ოკუპანტების წინააღმდეგ მიმართული ეროვნ.-



აგვისტო. ქალწულის ზოდიაქოსა და აგვისტოს თვის ნიშანი. ქართული ხელნაწერის მინიატურა. 1188. საქ. სსრ მეცნიერებათა აკადემიის ხელნაწერთა ინსტიტუტი.



აგარის მონასტერი სამრეკლო. XIII—XIV სს.

განმათ. მოძრაობის განვითარების შედეგი.

1941 წ. 19 მაისს ინდოჩინეთის კომპარტიის (იჩკპ, 1951-იდან — ვიეტნამის მშრომელთა პარტია — ვმპ) ცკ VIII პლენუმის გადაწყვეტილების შესაბამისად შეიქმნა ერთიანი ეროვნ.-განმათ. ფრონტი ვიეტმინი (ვიეტნამის დამოუკიდებლობისათვის ბრძოლის ლიგა), რ-შიც გაერთიანდნენ ქვეყნის პატრ. ძალები. იჩკპ-მ ვიეტმინის საშუალებით 1941—44 ფართო პროპაგანდისტული მუშაობა გააჩაღა და დაიწყო დასაყრდენი ბაზებისა და შეიარაღებული რაზმების შექმნა. 1944 წ. 22 დეკ. კაობანგის პროვინციაში (ჩრდ.-აღმ. ვიეტნამი) ჩამოყალიბდა ვიეტნამის განმათ. არმიის პირველი რაზმები (შემდგომში ვიეტნამის სახ. არმია). 1945 წ. 9 მარტის გადატრიალების (იაპ. იმპერიალისტების მიერ საფრ. ადმინისტრაციის გაუქმების) შემდეგ ვიეტმინმა დაიწყო პარტიზ. ომი იაპ. ოკუპანტების წინააღმდეგ. 1945 აპრ. შედგა ვიეტმინის სამხ.-რევ. კონფერენცია, რ-მაც შეიმუშავა საყოველთაო აჯანყების მომზადების გეგმა. 4 ივნ. ჩრდ. ვიეტნამის 6 პროვინციაში შეიქმნა განთავისუფლებული რ-ნი, რ-ის ცენტრი იყო სოფ. ტანჩაო. 1945 წ. 13—15 აგვ. იჩკპ ეროვნ. კონფერენციამ მიიღო საყოველთაო აჯანყების დაწყების გადაწყვეტილება. შეიქმნა აჯანყების კომიტეტი. 16 აგვ. ტანჩაოში შედგა ვიეტმინის სრულიად ვიეტნამის ეროვნ. კონგრესი, რ-მაც მოიწონა საყოველთაო აჯანყების დაწყების გადაწყვეტილება, აირჩია ვიეტნამის განთავისუფლების ეროვნ. კომიტეტი *ხო ში მინის* მეთაურობით და დააკისრა მას დროებითი მთავრობის ფუნქციები. იჩკპ მოწოდებით 16—26 აგვ. აჯანყება მთელ ქვეყანას მოედო. 19 აგვ. შეიარაღებულმა მასებმა აიღეს ჰანოი, სადაც 20 აგვ. შეიქმნა ჩრდ. ვიეტნამის სახ.-რევ. კომიტეტი, 24 აგვ. იმპ. ბაო-დაი გადადგა. 1945 წ. 2 სექტ. ხო ში მინმა დროებითი მთავრობის სახელით საზეიმოდ გამოაქვეყნა ვიეტნამის დამოუკიდებლობის დეკლარაცია და გამოაცხადა ვიეტნამის დემოკრ. რესპ. შექმნა. რევ. განხორციელდა მუშათა კლასის ჰეგემონიით გლეხობასთან, ეროვნ. ბურჟუაზიასა და სხვა პატრ. ძალებთან მჭიდრო კავშირში. მოძრაობას ხელმძღვანელობდა იჩკპ. საბჭ. კავშირის მიერ ფაშისტური გერმანიის განადგურებამ და იაპონიის წინააღმდეგ ძლევამოსილმა ომმა ხელი შეუწყო ვიეტნამელი ხალხის გამარჯვებას. აგვისტოს რევოლუციამ დიდი გავლენა მოახდინა ეროვნ.-განმათ. მოძრაობის განვითარებაზე სამხრ.-აღმ. აზიაში, პირველ რიგში — მეზობელ კამბოჯასა და ლაოსში.

*ლიტ.*: Разобьём оковы. Документы Августовской революции 1945 г. во Вьетнаме, пер. с франц., М., 1960; III съезд Партии трудящихся Вьетнама, М., 1961, с. 11—13; Тридцать лет борьбы партии и рабочего класса Вьетнама, Ханой, 1961; Хо Ши Мин, Избр. статьи и речи, М., 1959.

**აგვისტოს შეტევა 1919,** სამხრ. ფრონტის საბჭოთა ჯარების შეტევა ვ. ეგორიევის სარდლობით (160 ათ. ქვეითი და ცხენოსანი, 541 ქვემეხი) თეთრგვარდიელ გენ. ა. *დენიკინის* არმიის წინააღმდეგ (დაახლ. 115—120 ათ. ქვეითი და ცხენოსანი, 300—350 ქვემეხი). მთავარი დარტყმა ევალებოდა საბჭ. ჯარის მარცხ. ფრთას — ვ. შორინის განსაკუთრებულ ჯგუფს (მე-9 და მე-10 არმიები). შეტევისათვის მზადება გაჭიანურდა და მისი გეგმა შეიტყვეს თეთრგვარდიელებმა, რ-ებმაც 10 აგვ. მე-8 და მე-9 არმიების შესაყართან საბჭ. ჯარების ზურგში შეგზავნეს გენ. კ. მამონტოვის ცხენოსანი კორპუსი (იხ. *მამონტოვის რეიდი 1919*), რამაც გამოიწვია საბჭ. ჯარის მნიშვნელოვანი ნაწილის გადაყვანა ფრონტიდან ამ უბანზე. შორინის ჯგუფი (45 ათ. ქვეითი და ცხენოსანი) 14 აგვ. გადავიდა შეტევაზე, მაგრამ თეთრგვარდიელთა დონისა და კავკ. არმიების შეუპოვარ წინააღმდეგობას წააწყდა და სექტემბრის დამდეგს იძულებული გახდა მდ-ების ხოპიორისა და დონის მიჯნაზე შეჩერებულიყო. საბჭ. ჯარის მეორე ჯგუფმა ვ. სელივაჩევის მეთაურობით (დაახლ. 36—37 ათ. ქვეითი და ცხენოსანი) წარმატებით დაიწყო შეტევა თეთრგვარდიელთა დონისა და მოხალისე არმიების შესაყართან და დაიკავა კუპიანსკის რ-ნი, მაგრამ ფლანგებიდან თეთრგვარდიელების მიერ 26 აგვ. დაწყებული კონტრშეტევის გამო დიდად დაზარალებულმა 3 სექტ. უკან დაიხია და 12 სექტემბრისათვის ვორონეჟს მიაღწია. ოპერაციის დაუსრულებლობის მიზეზი იყო შემტევ ჯგუფებში ძალების უკმარობა, განსაკუთრებით კავალერიის სიმცირე. საბჭ. ჯარის ორი ჯგუფი თეთრგვარდიელებს ცალცალკე უტევდა და მოწინააღმდეგე მათ იოლად იგერიებდა. ა. შ-მ დასახულ მიზანს ვერ მიაღწია, მაგრამ მაინც მნიშვნელოვანი როლი ითამაშა: კაზაკთა ოლქების დასაცავად მიიზიდა დონისა და კავკ. თეთრ კაზაკთა არმიების მთავარი ძალები და ამით დაიფარა აღმ. რ-ნებთან რუსეთის ცენტრ. ოლქების დამაკავშირებელი გზები, უზრუნველყო სურსათის შემოტანა და რეზერვების გადაყვანა აღმ. ფრონტიდან სამხრ. ფრონტზე.

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., ყველაფერი დენიკინთან საბრძოლველად!, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 29; История Гражданской войны в СССР, т. 4, М., 1959.

**აგზნება,** ცოცხალი უჯრედის საპასუხო რეაქცია გამღიზიანებელზე, რ-ის დროსაც აგზნებადი სისტემა ფიზიოლოგიური მოსვენებითი მდგომარეობიდან მოქმედებით მდგომარეობაში გადადის. ა-ს საფუძვლად უძევს განსაზღვრული ფიზ.-ქიმ. ცვლილებები (იხ. *აგზნების მემბრანული თეორია*). ა-ის პროცესის კანონზომიერებანი კარგად არის შესწავლილი ნერვულ და კუნთოვან უჯრედებში. არსებობს ორი სახის ა.: გავრცელებადი და ლოკალური. გავრცელებადი ა. ექვემდებარება *„ან სულ, ან არაფრის“* კანონს, რაც იმას გულისხმობს, რომ ხერხემლიან ცხოველთა კუნთოვანი და ნერვული სისტემის ერთეულში ა-ის პროცესი განსაზღვრულ ზღურბლოვან დონეს რომ მიაღწევს, შემდეგ წარიმართება მთელი თავისი პოტენციური შესაძლებლობით, რის გამოც ა-ის ინტენსივობა აღარ იცვლება გაღიზიანების ინტენსივობის შესაბამისად. გავრცელებადი ა-თვის დამახასიათებელია აგზნებადი სისტემის ერთეულში უდეკრემენტოდ გავრცელება. ნერვული იმპულსის გენერაციისა და გატარების მექანიზმი ორგანიზმის ევოლუციის პროცესში თანდათან უფრო სრულყოფილი ხდებოდა და უმაღლეს განვითარებას მიაღწია თბილსისხლიან ცხოველებში. იმპულსის გატარების სიჩქარე თბილსისხლიანი ცხოველების მიელინიზირებულ ბოჭკოებში უტოლდება 100—120 *მ/წმ*, ხოლო ცივსისხლიან ცხოველთა იმავე დიამეტრის მიელინიზირებულ ბოჭკოებში — 20—30 *მ/წმ*. ერთი მოდგმის ცხოველებში ნერვული იმპულსის გატარების სიჩქარე დიდად არის დამოკიდებული ნერვული ბოჭკოს დიამეტრზე: რაც უფრო დიდია ბოჭკოს დიამეტრი, მით უფრო დიდია მათში იმპულსის გატარების სიჩქარე. ბაყაყის ნერვული ბოჭკო, რ-ის დიამეტრი 20 *მკ* უდრის, აგზნებას 32 *მ/წმ* სიჩქარით ატარებს, ხოლო 10 *მკ* დიამეტრის მქონე ნერვული ბოჭკო კი — 17,7 *მ/წმ* სიჩქარით. გავრცელებადი ა-ის ელექტროფიზიოლოგიური მაჩვენებელია მოქმედების პოტენციალი. მისი აღმოცენების პერიოდში აგზნებადი სისტემა სრულიად აუგზნებადია გამღიზიანებლისადმი. აუგზნებლობის ამ პერიოდს აბსოლუტური რეფრაქტერული პერიოდი ეწოდება და მისი დამთავრების შემდეგ ცოცხალ ქსოვილს თანდათანობით უბრუნდება ა-ის უნარი. ამ პერიოდში ა-ის ინტენსივობა მით უფრო მცირეა, რაც უფრო მალე გამოიწვევა იგი წინა აგზნების შემდეგ. ამ შედარებით ნაკლები აგზნებადობის პერიოდს შეფარდებითი რეფრაქტერული პერიოდი ეწოდება. რეფრაქტერული ფაზების არსებობის გამო ლოკალური ა. რიტმული ხასიათისაა. ხერხემლიან ცხოველთა ნერვული და კუნთოვანი უჯრედების ზოგიერთ უბანში და უხერხემლო ცხოველთა ზოგიერთ უჯრედში ა-ს აქვს არა გავრცელებადი, არამედ ლოკალური ხასიათი. ლოკალური ა-ის სახეებს შორის ყველაზე დიდი ფუნქციური მნიშვნელობა აქვს რეცეპტორების გენერატორულ პოტენციალებს და ამაგზნებელ პოსტსინაფსურ პოტენციალებს, რ-ებიც *სინაფსებში* აღმოცენდება. ლოკალურ ა-ს, ისევე როგორც გავრცელებადს, საფუძვლად უძევს ფიზ.-ქიმ. ცვლილებები. გავრცელებადი ა-გან განსხვავებით, ლოკალური ა. არ ექვემდებარება „ან სულ, ან არაფრის“ კანონს. მას არა აქვს ზღურბლი და მისი ინტენსივობა იცვლება გამღიზიანებლის ინტენსივობის მიხედვით. გამღიზიანებლის ინტენსივობის მატებასთან ერთად მატულობს ლოკალური ა-ის ინტენსივობაც და, როდესაც გარკვეულ ამპლიტუდამდე (ზღურბლოვანი სიდიდე) მიაღწევს (ნერვული სისტემისა და ტეტანური კუნთების შემთხვევაში), გადაიზრდება გავრცელებად ა-ში. ლოკალური ა. აღმოცენების ადგილიდან ვრცელდება და თანდათანობით მცირდება, რამდენიმე *მმ*-ის მანძილზე კი სრულიად ქრება. მას არ ახასიათებს რეფრაქტერული პერიოდი. ლოკალურ ა-ს გრადუალური ხასიათი აქვს, უფრო ფაქიზად შეუძლია ასახოს გამღიზიანებლის მახასიათებლები, ვიდრე გავრცელებად ა-ს, რ-ის აღმოცენება იმის მაჩვენებელია, რომ გამღიზიანებელმა მიაღწია ზღურბლოვან სიდიდეს. მეორე მხრივ, გავრცელებად ა-ს შეუძლია უდეკრემენტოდ გავრცელდეს დიდ მანძილზე. ამიტომ გავრცელებადი ა. დიდ მანძილზე ინფორმაციის გადაცემის მეტად ადეკვატური ფორმაა, რ-შიც ინფორმაცია გამღიზიანებლის ძალისა და ხანგრძლივობის შესახებ კოდირებულია ნერვული იმპულსების წარმოშობის სიხშირით.

*ლიტ.*: ბ ე რ ი ტ ა შ ვ ი ლ ი ი., კუნთოვანისა და ნერვული სისტემის ზოგადი ფიზიოლოგია, თბ., 1955; Б е р и т о в И. С., Общая физиология мышечной и нервной системы, т. 1, М., 1959; О к с С., Основы нейрофизиологии, пер. с англ., М., 1969; Х о д ж к и н А., Нервный импульс, пер. с англ., М., 1965; Э к к л с Дж., Физиология нервных клеток, пер. с англ., М., 1959.

**აგზნებადი ქსოვილი,** ცოცხალი ორგანული წარმონაქმნი (უჯრედი, ქსოვილი), რ-იც განსაზღვრული სახის გარე ზემოქმედებაზე უპასუხებს სპეციფიკური მოქმედებით — *აგზნებით*.

**აგზნებადობა,** ცოცხალი ქსოვილის თვისება — გარეგანი გამღიზიანებლის მოქმედებას უპასუხოს *აგზნების* პროცესით. ა. დაკავშირებულია ცოცხალი უჯრედის მემბრანებში განსაკუთრებული მოლეკულური სტრუქტურების არსებობასთან, რ-თაც ახასიათებს სპეციფიკური მგრძნობელობა ამა თუ იმ გამღიზიანებლის (ელექტრული დენი, ქიმიური, მექანიკური, თერმული მოქმედებანი და სხვ.) მიმართ. ამა თუ იმ ქსოვილის ა-ის ხარისხი შეიძლება განისაზღვროს გაღიზიანების იმ მინიმალური ინტენსივობით, რ-იც იწვევს აგზნების პროცესს და ეწოდება *გაღიზიანების ზღურბლი*. რაც უფრო მაღალია ქსოვილის ა., მით უფრო დაბალია გაღიზიანების ზღურბლი და პირიქით. სხვადასხვა ქსოვილის ა. სხვადასხვაგვარია:

მაგ., ნერვული ქსოვილის ა. მეტია კუნთოვანი ქსოვილის ა-ზე და სხვ. ა-ის ხარისხი დიდად არის დამოკიდებული აგზნებადი ქსოვილის ფუნქციურ მდგომარეობაზე. რაც უფრო დაბალია ფუნქციური მდგომარეობა, მით უფრო დაბალია ა. და პირიქით. ი. ბერიტაშვილი განასხვავებს ერთმანეთისაგან ა-ს და გაღიზიანებადობას. გაღიზიანებადობა არის ცოცხალი სისტემის ზოგადი თვისება, რაც გულისხმობს ცოცხალი სისტემის უნარს, გარეგან ზეგავლენას უპასუხოს ნივთიერებათა ცვლის გაძლიერებით ან შესუსტებით. გაღიზიანებადობის თვისებაზეა დამოკიდებული უჯრედთა ზრდა და გამრავლება, ქსოვილთა და ორგანოთა აღდგენა მათი დაზიანების შემდეგ და სხვ. ა. კი ცოცხალი სისტემის თვისებაა, რ-იც წარმოიშვა გაღიზიანებადობის საფუძველზე ფილოგენეზურ განვითარებასთან დაკავშირებით.

სამედ. და ბიოლ. ლიტ-რაში ტერმინი „ა.“ ხშირად იხმარება თავისა და ზურგის ტვინის ნერვული ცენტრების მდგომარეობის დასახასიათებლად. ამ შემთხვევაში ა-ის შესახებ მსჯელობენ გაღიზიანების ზღურბლის მიხედვით, რ-იც აუცილებელია ამა თუ იმ რეფლექსური რეაქციისათვის.

*ლიტ.* იხ. სტ-თან ა გ ზ ნ ე ბ ა.

**ᲐᲒᲖᲜᲔᲑᲘᲡ ᲐᲕᲢᲝᲛᲐᲢᲣᲠᲘ ᲠᲔᲒᲣᲚᲘᲠᲔᲑᲐ,** ელექტრულ მანქანათა აგზნების დენის ავტომატური ცვლა მოცემული პირობების შესაბამისად. ხორციელდება სინქრონული გენერატორების, მძლავრი სინქრონული ძრავების, სინქრონული კომპენსატორების, მუდმივი დენის გენერატორებისა და ძრავების და სხვ. სპეც. ელექტრული მანქანების აგზნების გრაგნილში ძაბვის შეცვლით. ძაბვის შეცვლა იწვევს აგზნების დენის ძალის ცვლილებას და აქედან გამომდინარე ღუზის გრაგნილში ძირითადი მაგნ. ნაკადისა და ემძ ცვლილებას. სინქრონული გენერატორების ა. ა. რ. უზრუნველყოფს განსაზღვრული ძაბვის დონეს ელექტროქსელში, აგრეთვე მათი პარალელური მუშაობის მდგრადობას საერთო ქსელში, უნარჩუნებს მანქანის მუშა ორგანოს ბრუნვითი სიხშირის მუდმივობას მუდმივი დენის ამძრავებში. განასხვავებენ პროპორციული და ძლიერი მოქმედების ა. ა. რ-ს. პ რ ო პ ო რ ც ი უ ლ ი მოქმედების ა. ა. რ-ის დროს აგზნების დენი იცვლება მანქანის მომჭერებზე ძაბვის მოცემული მნიშვნელობიდან გადახრის პროპორციულად. პროპორციული მოქმედების ა. ა. რ. სათანადო სიზუსტით ვერ უზრუნველყოფს ძაბვის შენარჩუნებას შორეული გადაცემის ხაზებზე მომუშავე ელექტროსადგურებში და ვერც მაშინ, როცა სისტემის მკვეთრად ცვალებადი დატვირთვის გამო მნიშვნელოვნად მერყეობს ძაბვა. ასეთ შემთხვევაში იყენებენ ძ ლ ი ე რ ი მოქმედების ა. ა. რ-ს, რ-ის ეფექტურობის ასამაღლებლად აგზნების რეგულირება ხდება ძაბვის გადახრის ან დენის, ძაბვის, სიხშირისა და სხვ. წარმოებულების მიხედვით. ძლიერი მოქმედების ა. ა. რ-ს ახასიათებს სწრაფქმედება და აგზნების სისტემის დიდი სიმძლავრე. ასეთი რეგულირება პირველად სსრკ-ში გამოიყენეს ვ. ი. ლენინის სახ. ვოლგის ჰესზე (1955—57).

*ლიტ.*: А н д р е е в В. П., С а б и н и н Ю. А., Основы электропривода, 2 изд., М.—Л., 1963; Сильное регулирование возбуждения, М.—Л., 1963.

**ᲐᲒᲖᲜᲔᲑᲘᲡ ᲘᲝᲜᲣᲠᲘ ᲗᲔᲝᲠᲘᲐ,** იხ. სტ. *აგზნების მემბრანული თეორია.*

**ᲐᲒᲖᲜᲔᲑᲘᲡ ᲛᲔᲛᲑᲠᲐᲜᲣᲚᲘ ᲗᲔᲝᲠᲘᲐ,** თეორია, რ-იც ორგანიზმის ბიოელექტრული პოტენციალების წარმოშობის მეცნიერულ ახსნას იძლევა. ა. მ. თ-ს საფუძვლად დაედო ვ. ოსტვალდის (1890), ე. ოვერტონის (1902), ვ. ნერნსტისა და სხვათა შრომები, მაგრამ სისტემ. სახე მას ი. ბერნშტეინმა მისცა (1902). ბერნშტეინის თეორიის მიხედვით, ცოცხალი უჯრედის ციტოპლაზმას აქვს პოლარიზებული ზედაპირული შრე ანუ მემბრანა, რ-ის გარეთა ზედაპირი დამუხტულია დადებითად, ხოლო შიგნითა — უარყოფითად. მემბრანის ამგვარ პოლარიზებას იწვევს იონთა ასიმეტრიული განაწილება. უჯრედის გარეთ ჭარბობს ნატრიუმისა და ქლორის იონები, ხოლო შიგნით — კალიუმის იონები და ცილოვანი ან სხვა სახის ანიონები. ელექტრომამოძრავებელი ძალების წარმოშობაში გადამწყვეტი მნიშვნელობა უნდა ჰქონდეს მემბრანის ნახევრად გამტარულ თვისებებს: იგი ზოგ იონს ატარებს, ზოგს — არა. ბერნშტეინის აზრით, მემბრანა თავისუფლად მხოლოდ კალიუმის იონებს ატარებს, ისინი დიფუზურად მოძრაობენ უჯრედის შიგნიდან გარეთ. ამის გამო მემბრანის შიგნითა ზედაპირი კარგავს, ხოლო გარეთა ზედაპირი იძენს დადებით მუხტს. მემბრანა პოლარიზდება, მისი შიგნითა მხარე იმუხტება უარყოფითად, გარეთა — დადებითად. მეორე მხრით, კალიუმის დადებითი იონების მიგრაცია ელექტროსტატ. ძალებს აღძრავს; შიგნითა უარყოფითი მუხტი (მას ორგ. წარმოშობის ანიონები ქმნის) კალიუმის დადებითად დამუხტულ იონებს მიიზიდავს, ხოლო მემბრანის გარეთა ზედაპირის დადებითი მუხტი ამ იონებს განიზიდავს. ამიტომ კალიუმი შიგნიდან გარეთ გამოდის მანამ, სანამ ქიმ. ძალები ელექტრულ ძალებს სჭარბობს, მაგრამ როგორც კი ეს ძალები ერთიმეორეს გაუტოლდება, მაშინვე მყარდება კალიუმის იონების დინამ. წონასწორობა: უჯრედიდან იმდენივე კალიუმის იონი გამოდის, რამდენიც შედის. ამიტომ არის, რომ მემბრანული პოტენციალი კალიუმის ელექტროქიმ. წონასწორობის პოტენციალს ან უახლოვდება ან უტოლდება. ამგვარად, მემბრანული თეორიის მიხედვით, მოსვენებითი პოტენციალი ზედაპირული მემბრანის პოლარიზებულობის შედეგია, რაც მის ორ მხარეს შორის იონთა ასიმეტრიული განაწილებითაა შეპირობებული. კუნთოვანი და ნერვული ბოჭკოების უჯრედშიდა პოტენციალების რეგისტრაციამ აჩვენა, რომ მოქმედების პოტენციალების განვითარებისას იცვლება მემბრანული პოტენციალის ნიშანი, ხდება რ ე ვ ე რ ს ი ა. თუ მემბრანა მოსვენებითი მდგომარეობის დროს შიგნიდან დამუხტულია უარყოფითად, ხოლო გარედან — დადებითად, მაშინ მოქმედების პოტენციალი არა მარტო მის დეპოლარიზაციას იწვევს, არამედ შიგნითა ზედაპირს დადებითად მუხტავს, ხოლო გარეთა ზედაპირს — უარყოფითად. გაღიზიანების საპასუხოდ მემბრანა განვლადობის თვისებას არ კარგავს, მოკლე ხნის განმავლობაში შერჩევით გაატარებს ჯერ ნატრიუმს, შემდეგ კი — კალიუმს.

ფიზ. ან ქიმ. ფაქტორების მოქმედებამ მემბრანული პოტენციალი შეიძლება გაზარდოს ან შეამციროს. მემბრანის აგზნებას მხოლოდ მისი დეპოლარიზაცია იწვევს. დეპოლარიზაცია კრიზისულ დონეს მიაღწევს თუ არა, მემბრანის განვლადობა იცვლება ჯერ ნატრიუმის იონების, ხოლო შემდეგ — კალიუმის იონების მიმართ. ნატრიუმის შესვლა თავისი კონცენტრაციული და ელექტრული გრადიენტების მიმართულებით იწვევს მემბრანის შემდგომ აქტიურ დეპოლარიზაციას, რაც კიდევ უფრო ზრდის ნატრიუმის განვლადობას. ამგვარად, მემბრანის კრიზისულ დონემდე დეპოლარიზაციის შემდეგ იწყება რეგენერაციული პროცესი, რ-იც უკუქცევითი კავშირის პრინციპით მოქმედებს: დეპოლარიზაცია აძლიერებს ნატრიუმის შესვლას, ხოლო ნატრიუმის შესვლა — დეპოლარიზაციას. ნატრიუმი ისწრაფვის თავისი კონცენტრაციული და ელექტრული გრადიენტების მიმართულებით და ახდენს არა მარტო მემბრანის სრულ დეპოლარიზაციას, არამედ მისი ნიშნის რევერსიასაც, ახლა მემბრანა შიგნიდან დადებითად იმუხტება, გარედან კი — უარყოფითად. ამის შემდეგ ნატრიუმი ინაქტივირდება და უჯრედში აღარ შედის. სამაგიეროდ მემბრანაში კალიუმის დენი აღიძვრება უჯრედის შიგნიდან გარეთ და ნორმალურ პოლარიზაციას აღადგენს. ეს პროცესები იმდენად სწრაფად ვითარდება, რომ მოქმედების ანუ აგზნების პოტენციალის ხანგრძლივობა შეიძლება წამის მეასედზე ნაკლები იყოს.

*ლიტ.*: В о р о н ц о в Д. С., Общая электрофизиология, М., 1961: К а т ц Б., Нерв, мышца, синапс, пер. с англ., М., 1968; О к с С., Основы нейрофизиологии, пер. с англ., М., 1969. *თ. ონიანი.*

**ᲐᲒᲘᲐᲓᲔᲑᲘ** (Agiadai), დინასტია, რ-იც *ევრიპონტიდებთან* ერთად მეფობდა *სპარტაში.* ა-ის დინასტიის დამფუძნებლად ლეგენდარულ მეფე აგის I-ს მიიჩნევენ. ფიქრობენ, რომ ა. წარმოშობით *აქაველები* იყვნენ. ისტორიულად ცნობილი ა. მეფობდნენ ძვ. წ. V—III სს.

**ᲐᲒᲘᲐᲞᲐᲜᲢᲘ,** ქართული მონასტერი ბიზანტიაში, ქ. კონსტანტინოპოლში (ახლანდ. სტამბოლი). ქართველები „ყოველთა წმიდათა მონასტერს“ უწოდებდნენ. XI ს. II მეოთხედში ბიზანტიის ხელისუფლებამ ქართვ. ეპისკოპოსს ზ ა ქ ა რ ი ა ბ ა ნ ე ლ ს უბოძა. 1030 ამ მონასტერშია გადაწერილი ექვთიმე ათონელის მიერ თარგმნილი მაქსიმე აღმსარებლისა და გრიგოლ ნაზიანზელის თხზულებანი.



ნ აგიაშვილი.

**ᲐᲒᲘᲐ-ᲢᲠᲘᲐᲓᲐ,** ჰ ა გ ი ა-ტ რ ი ა დ ა (Hagia Trias,-ados), ნაქალაქარი კ. კრეტაზე, ფესტოსის მახლობლად. *ეგეოსის კულტურის* ერთ-ერთი მნიშვნელოვანი ცენტრი. სახელწოდება მიიღო თანამედროვე სოფელ ა.-ტ-იდან. კვლევა დაიწყო 1901-იდან. მისი უძველესი ფენები მიეკუთვნება ნეოლითის ხანას. ა.-ტ-მ აყვავების უმაღლეს საფეხურს ადრინდ. ბრინჯაოს ხანაში მიაღწია (ძვ. წ. II ათასწლ. I ნახ.). ა.-ტ-ის ნაგებობები განლაგებული იყო სასახლის გარშემო, შედარებით უკეთ არის შემონახული სასახლის ჩრდ.-დას. ნაწილი. აღმოჩენილია საზეიმო (9 *მ*X6 *მ*) და სვეტებიანი დარბაზები, წარწერებიანი თიხის ფირფიტების არქივისა და სხვ. სათავსები. ა.-ტ-ის დაცემა დაკავშირებულია კ. კრეტაზე აქაველების შემოსევასთან (ძვ. წ. XV ს.).

*ლიტ.*: П е н д л б е р и Дж., Археология Крита, пер. с англ., М., 1950.

**ᲐᲒᲘᲐᲨᲕᲘᲚᲘ** ნიკოლოზ (ნიკა) დიმიტრის ძე (დ. 1. IX. 1903, სოფ. დიხაშხო, ახლანდ. ვანის რ-ნი), ქართვ. საბჭ. მწერალი, მთარგმნელი, ჟურნალისტი. საქ. სსრ კულტურის დამსახ. მუშაკი (1968). სწავლობდა თსუ ფილოლ. ფაკ-ტზე. 1925-იდან მუშაობდა ჟურნალ-გაზეთებისა და სხვადასხვა გამომცემლობათა რედაქციებში. ამავე წლიდან ქართ. პრესაში იბეჭდება მისი თარგმანები (ჯ. ლონდონის, ლ. ტოლსტოის, ა. პუშკინის, მ. ლერმონტოვის, მ. გორკის, ვ. მაიაკოვსკისა და სხვათა ნაწარმოებები). ავტორია წიგნებისა „სერვანტესის ცხოვრება“ (1941) და „ჭაბუკები დარჩნენ მარად“ (1961). *შ. რადიანი.*

**ᲐᲒᲘᲜᲐᲚᲓᲝ** (Aguinaldo) ემილიო (22. III. 1869, კავიტეს მახლობლად,—6. II. 1964, მანილა), ფილიპინელი პოლიტ. მოღვაწე. მეთაურობდა ესპ. ბატონობის წინააღმდეგ ბურჟ.-მემამულური წრეების ბრძოლას 1896—97. 1896 ხელისუფლების ხელში ჩაგდების მიზნით მიემხრო ფილიპინელთა შეიარაღებულ აჯანყებას, რ-საც *ბონიფასიო* მეთაურობდა. 1899-იდან იყო ფილიპინების რესპ. პირველი პრეზიდენტი. *ამერიკა-ფილიპინების ომის* (1899—1901) დროს ტყვედ ჩაუვარდა ამერიკელებს (1901), რის შემდეგაც დაადგა აშშ-თან კომპრომისის გზას. 1935 უშედე-

გოდ სცადა პრეზიდენტის პოსტის დაკავება. 1942—44 თანამშრომლობდა იაპონელ ოკუპანტებთან.

**აგინი** ალექსანდრე ალექსის ძე (1817—1875), რუსი მხატვარი, ილუსტრატორი. სწავლობდა პეტერბ. სამხატვრო აკადემიაში (კ. ბრიულოვის კლასი, 1834—39). სახელი მოიხვეჭა ნ. გოგოლის „მკვდარი სულების“ ილუსტრაციებით (104 ილუსტრაცია, 1846—47; გრავიურა ხეზე ე. ბერნარდსკისა; სრულად გამოიცა 1892). 1853 ცენზურისაგან დევნილმა პეტერბურგი მიატოვა, კიევში გადასახლდა და ხატვის მასწავლებლად დაიწყო მუშაობა.



ა. აგინი. «პლიუშკინი». ნ. გოგოლის პოემის «მკვდარი სულების» ილუსტრაცია. 1846—47.

**აგის ბურიატთა ნაციონალური ოკრუგი**

მეცხოველეობა

(ათასობით, 1971 წ. 1 იანვარი)

| | |
|---|---|
| მსხვ. რქ. საქონელი | —75 |
| ცხვარი | —804 |
| ღორი | —1,9 |
| ცხენი | —10,4 |
| აქლემი | —1,1 |

**აგინსკოე,** დაბა რსფსრ ჩიტის ოლქში, მდ. აგის (ამურის აუზი) ხეობაში. აგის ბურიატთა ნაც. ოკრუგის ცენტრი. რკინიგზის სადგ. მოგოიტუიდან 37 *კმ;* 8 ათ. მცხ. (1974). კარაქისა და პურის ქ-ნები, ხის დასამუშ. საწარმოები, პედსასწავლებელი. დასახლ. პუნქტი. დაარსდა 1811, 1959-იდან დაბაა.

**აგიოგრაფია,** იხ. *ჰაგიოგრაფია.*

**აგირე სერდა** (Aguirre Cerda) პედრო (6. II. 1879 — 25. XI. 1941), ჩილეს პოლიტ. და სახელმწ. მოღვაწე, ადვოკატი. 1915—21 ეროვნ. კონგრესის დეპუტატი, 1918 იუსტიციისა და განათლების მინისტრი, 1920—24 შინაგან საქმეთა მინისტრი, 1921—27 სენატორი. იყო ჩილეს რადიკალური პარტიის ლიდერი. როგორც სახ. ფრონტის კანდიდატი, 1938 აირჩიეს ჩილეს პრეზიდენტად. ა. ს-ს მთავრობამ გაატარა ზოგიერთი პროგრ. ღონისძიება (შრომის კანონი, გლეხებისათვის საბანკო კრედიტის მიცემის კანონი და სხვ.), მაგრამ რეაქციისა და რადიკ. პარტიის მემარჯვენე ნაწილის წინააღმდეგობის გამო აგრარული რეფორმის გატარება ვერ შეძლო.

**აგის ბურიატთა ნაციონალური ოკრუგი,** შედის რსფსრ ჩიტის ოლქში. შეიქმნა 1937 წ. 26 სექტემბერს. ფართ. 19 ათ. $კმ^2$. მოსახლ. 68 ათ. კაცი (1974). ოკრუგში შედის 3 ადმ. რ-ნი და 3 დაბა. ცენტრი — დ. აგინსკოე. ოკრუგი მდებარეობს აღმოსავლეთ იმიერბაიკალის სამხრეთ ნაწილში. რელიეფი ძირითადად მთიანია, სამხრ.-დას-იდან ჩრდ.-აღმ-კენ გადაჭიმულია ჩერსკის, დაურიის და მოგოიტუის (უმაღლესი წერტილი მთა ალხანაი, 1663 *მ*) ქედები. სამხრეთით ონონისპირა ვაკეა (700—800 *მ* ზ. დ.). ჰავა მკაცრი კონტინენტურია, ზამთარი — ცივი, მზიანი, მცირეთოვლიანი. იანვრის საშ. ტემპ-რა —22°-იდან —26°-მდეა C, ივლისისა 16°-იდან (დას.) 20°-მდე C (სამხრ.-აღმ.). ნალექები 300—500 *მმ* წელიწადში. გაზაფხული და ზაფხულის დასაწყისი გვალვიანი იცის. მდინარეები წყალმცირეა. მთავარი მდინარეა ონონი (შენაკადები — აგა და ილია). სამხრეთში ბევრია პატარა ტბა. ვაკეზე შავმიწა და წაბლა ნიადაგია, მთებში — ტაიგის მზრალი გაეწრებული და ტყის რუხი ნიადაგი. მცენარეულობა ვაკეებზე სტეპური და ტყესტეპურია, მთებში — მთის ტაიგაა. ტყეს ოკრუგის ფართობის 30% უკავია. ჭარბობს დაურიის ლარიქსი, ზოგან გამოერევა ფიჭვი, არყი და ვერხვი. მერქნის საერთო მარაგი — 45 მლნ. $მ^3$. ფერადი ლითონების საბადოები, მინერ. წყაროები. მკვიდრი მოსახლეობა ბურიატებია. ცხოვრობენ აგრეთვე რუსები, უკრაინელები, თათრები, დას. ნაწილში — ევენკები. საშ. სიმჭიდროვე 3,3 კაცი 1 $კმ^2$-ზე. სოფ. მოსახლ. 81%-ს შეადგენს. ოკრუგში 3 დაბაა. ძირითადად სოფ. მეურნეობას მისდევენ (25 კოლ-ბა და ოთხი საბჭ. სასაძოვრე მეურნეობაა, 1972). უმთავრესი დარგია მეცხვარეობა. აშენებენ წმინდამატყლიან ცხვარს. განვითარებულია სარძევე-სახორცე მეცხოველეობა, მისდევენ აგრეთვე მეცხენეობასა და მეაქლემეობას. 1971 წ. 1 იანვ. ოკრუგში იყო 75 ათ. მსხვ. რქ. საქონელი, 804 ათ. ცხვარი, 1,9 ათ. ღორი, 10,4 ათ. ცხენი, 1,1 ათ. აქლემი; ხორბლის, ქერის, შვრიისა და საკვები კულტურების ნათესებს 190 ათ. *ჰა* უკავია. განვითარებულია მებოსტნეობაც. მრეწველობაში ძირითადია ხე-ტყის დამზადება (წლიურად 100 ათ. $მ^3$), ყველ-კარაქის წარმოება. აღსანიშნავია ორლოვსკის სამთო-გამამდიდრებელი კომბინატი (ტანტალის მოპოვება და გამდიდრება). მიმოსვლის ძირითადი საშუალებაა საავტ. ტრანსპორტი (ავტოგზების საერთო სიგრძე — 970 *კმ*), ოკრუგის აღმ. ნაწილში გადის რკინიგზა.

დამწერლობა ბურიატთა ენაზე შეიქმნა საბჭ. ხელისუფლების წლებში. 1971 წელს ზოგადსაგანმან. სკოლებში სწავლობდა 18,9 ათ. მოსწავლე. დ. აგინსკოეში არის პედსასწავლებელი. ოკრუგში 40 მასობრივი ბ-კა, 50 საკლუბო დაწესებულება და 50 კინოდანადგარია. გამოდის საოლქო გაზეთები „აგინ უნენი“ (1930-იდან) და „აგინსკაია პრავდა“ (1930-იდან). ოკრუგი დაჯილდოებულია ხალხთა მეგობრობის ორდენით (1974).



აგის სტეპი.

**აგისი** (Agis): **ა. I,** ლეგენდარული მეფე, რ-საც *აგიადების* დინასტიის დამაარსებლად მიიჩნევენ.

**ა. II,** სპარტის მეფე ძვ. წ. 427 ან 426—402 ან 401. *პელოპონესის ომში* 426-იდან ხელმძღვანელობდა ატიკაში შეჭრილ სპარტელთა ჯარებს. 418 დაამარცხა პელოპონესის ქალაქები (არგოსი, მანტინეა, ელეა), რ-ებიც მიემხრნენ ათენს. 413 დაიპყრო დეკელეა (ატიკაში). 405—404 მონაწილეობდა ათენის ალყაში.

**ა. III,** სპარტის მეფე ძვ. წ. 338—331. ალექსანდრე მაკედონელის აღმ-ში ლაშქრობის დროს, 333 ааჯანყა მაკედონია. 330 დაამარცხა *ანტიპატრემ*. დაიღუპა ბრძოლაში.

**ა. IV** (დაახლ. ძვ. წ. 262—241), სპარტის მეფე 245-იდან. ქვეყნის აღორძინების მიზნით წამოაყენა სოც. რეფორმების გეგმა, რ-იც ითვალისწინებდა მიწის ხელახალ განაწილებას, ვალების კასაციას, სრულუფლებიან მოქალაქეთა რაოდენობის ზრდას *პერიეკების* ხარჯზე. ა-მა ური *ეფოროსები* შეცვალა, გააუქმა ვალები და პატიმრობისაგან გაათავისუფლა მოვალეები, ხოლო მიწის ხელახალი განაწილება მსხვილი მიწათმფლობელების წინააღმდეგობის გამო დროებით შეაჩერა. მისმა მოწინააღმდეგეებმა ისარგებლეს მეფის საომრად გამგზავრებით და გააუქმეს რეფორმა. სპარტაში დაბრუნებული ა. შეიპყრეს, ტირანიისადმი მისწრაფება დასდეს ბრალად და ჩამოახრჩვეს.

**აგის სტეპი,** სტეპი იმიერბაიკალში (რსფსრ ჩიტის ოლქი, აგის ბურიატთა ნაც. ოკრუგი), აგის (ონონის შენაკადი) აუზის მდ-ების გასწვრივ. სიგრძე დაახლ. 100 *კმ,* ზ. დ. 600—900 *მ*. აგებულია მეოთხეული ასაკის ალუვიური და ელუვიური ნალექებით. რელიეფი ბორცვიანია. ხარობს ვაციწვერიან-წივანიან-აბზინდიანი მცენარეულობა. გვხვდება დეგრადირებული შავმიწა და რუხი გაეწრებული ქვიანი ნიადაგი. ა. ს-ის უმეტესი ნაწილი სახნავ-სათესია. მოჰყავთ მარცვლეული კულტურები.

**„აგიტატორ გრუზიი“,** *„საქართველოს აგიტატორის“* დუბლირებული გამოცემა რუსულ ენაზე.

**„აგიტატორ“,** სკკპ ცკ ორკვირეული ჟურნალი. გამოდის 1923-იდან რუსულ ენაზე მოსკოვში. თავდაპირველად იყო რკპ(ბ) ცკ, რკპ(ბ) მოსკოვის კომიტეტისა და მთავარპოლიტგანათლების ორგანო, ეწოდებოდა „პამიატკა აგიტატორა“ („აგიტატორის სამახსოვრო“), 1925-იდან — „სპუტნიკ აგიტატორა“ („აგიტატორის თანამგზავრი“). 1925—36 გამოდიოდა ორ ვარიანტად — ქალაქისა და სოფლისთვის. 1956-იდან გამოდის „აგიტატორის“ სახელწოდებით. აშუქებს სკკპ და საბჭ. მთავრობის საშინაო და საგარეო პოლიტ. საკითხებს, განაზოგადებს მასობრივ-პოლიტ. მუშაობის გამოცდილებას, აქვეყნებს სსრკ პოლიტ., ეკონ., კულტ. ცხოვრებისა და საერთაშ. მდგომარეობის ამსახველ ინფორმაციებს, პოპულარიზაციას უწევს შრომის მოწინავე მეთოდებს მრეწველობასა და სოფ. მეურნეობაში, ბეჭდავს კრიტ.-ბიბლიოგრ. სტატიებს, საცნობარო მასალასა და სხვ. ტირაჟი 1 430 ათ. ეგზ. (1974).

**„აგიტატორი“,** ორკვირეული ჟურნალი, საქ. კპ(ბ) ცკ აგიტაციისა და მასობრივი კამპანიების განყ-ბის ორგანო. გამოდიოდა 1930 თბილისში ქართ. ენაზე. ჟურნალში იბეჭდებოდა სტატიები მნიშვნელოვან პოლიტ., სამეურნეო, კულტ. და საერთაშ. საკითხებზე. გამოვიდა 11 ნომერი. პ/მგ. რედაქტორი — პ. აღნიაშვილი.

**„აგიტატორის ბლოკნოტი“,** საქ. კპ ცკ პროპაგანდისა და აგიტაციის განყ-ბის ორკვირეული ჟურნალი. დაარსდა 1943 თბილისში. 1963-იდან გამოდის *„საქართველოს აგიტატორის“* სახელწოდებით.

**აგიტაცია** (agitatio — ამოძრავება), მასებზე პოლიტიკური ზემოქმედების ერთ-ერთი საშუალება, კლასებისა და მათი პარტიების საბრძოლო იარაღი. პოლიტ. ა-ს ყოველთვის კლასობრივი ხასიათი აქვს. ა. გულისხმობს აქტიური მოქმედებისაკენ მომწოდებელი რაიმე იდეის ან ლოზუნგის გავრცელებას ფართო მასებში. ამ მიზნით ატარებენ ლექციებს, საუბრებს, კითხულობენ მოხსენებებს, იყენებენ პრესას, რადიოს, ტელევიზიას, კინოს, თეატრს, პლაკატებს, კარიკატურებს, დიაგრამებს და სხვ. სკკპ ა-ს იყენებს მშრომელთა კომუნისტური აღზრდისათვის, მათი პოლიტიკური შეგნებულობის ასამაღლებლად, მოვლენათა არსის განსამარტავად, მისი საშუალებით რაზმავს მშრომელთა მასებს კომუნისტური პარტიის, მუშათა კლასისა და მთელი ხალხის წინაშე დასახული ამოცანების გადასაჭრელად. ა-ის ქმედითუნარიანობას განსაზღვრავს პარტიის, კლასისა და მასების სწორი, მეცნიერულ საფუძვლებზე დამყარებული ურთი-

ერთობა. ა-თან მჭიდრო კავშირშია პროპაგანდა. მათ შორის განსხვავებას გ. პლეხანოვი ასე განმარტავდა: პროპაგანდისტი მრავალ იდეას აწვდის ერთ ან რამდენიმე კაცს, აგიტატორი კი აწვდის მხოლოდ ერთ ან მხოლოდ რამდენიმე იდეას — ოღონდ ადამიანთა დიდ მასას. მასები მხოლოდ იმიტომ უჭერენ მხარს და თანაუგრძნობენ იმ იდეებს, რ-ებსაც კომპარტია ავრცელებს ა-ის საშუალებით, რომ ისინი გამოხატავენ ხალხის სისხლხორცეულ ინტერესებს. კომუნისტური ა. გამოირჩევა მაღალიდეურობით. „... გარკვეული, მოფიქრებული, იდეური შინაარსის გარეშე, — მიუთითებდა ვ. ი. ლენინი, — აგიტაცია ფრაზიორობად იქცევა" (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 34, გვ. 385—386). კომუნისტური ა-ის უმნიშვნელოვანეს პრინციპთან — მაღალიდეურობასთან მჭიდრო კავშირშია მისი მეორე პრინციპი — სიმართლე. „... მთელი ჩვენი პროპაგანდისა და აგიტაციის საქმე აშკარად უნდა დავაყენოთ. ის ხალხი, რომელიც პოლიტიკად თვლის წვრილმან ფანდებს, რაც ზოგჯერ თითქმის მატყუარობაა, ჩვენს წრეში ფრიად გადაჭრით უნდა იქნეს გაკიცხული" (იქვე, ტ. 32, გვ. 260). ა. ვარაუდობს მოსახლ. სხვადასხვა ფენისადმი დიფერენციულ მიდგომას, ითვალისწინებს მათ კლასობრივ შემადგენლობას, კულტ. დონეს, საქმიანობის ხასიათს, აგრეთვე ადამიანთა განწყობილებასა და მოთხოვნებს. მისი მთავარი მეთოდია ახსნა-განმარტება და დარწმუნება. ა. უნდა იყოს გასაგები, კონკრეტული, თვალსაჩინო, მჭიდროდ უკავშირდებოდეს ცხოვრებას და პარტიის მიერ დასახულ ამოცანებს. მას უნდა ახასიათებდეს მიზანდასახულობა, იყოს მებრძოლი, შემტევი. აშკარავებდეს ყველას, ვინც ეწინააღმდეგება პარტიის გენ. ხაზის გატარებას. ა-მ უნდა ამხილოს და გაამათრახოს ნაკლოვანებანი მუშაობაში, თავი არ აარიდოს მწვავე საკითხებს. მ. ი. კალინინი აგიტატორებს ეუბნებოდა: „არასოდეს არ მოერიდოთ მწვავე საკითხების დაყენებას... არამც და არამც არ მოიქცეთ ასე, თავი არ აარიდოთ პასუხს, არ მიაფუჩეჩოთ მოცემული შეკითხვები" (პოლიტიკური აგიტაციის შესახებ, თბ., 1948, გვ. 9). ა-ს სხვადასხვა ფორმები აქვს. ზეპირი ა. არა მარტო მასების მიმხრობის, არამედ მათთან ურთიერთობის, პარტიის, მუშათა კლასისა და ყველა მშრომელის მჭიდრო ურთიერთმოქმედების საშუალებაა. ზეპირი ა-ის უმნიშვნელოვანესი ფორმებია მიტინგები და კრებები, რ-ებსაც უდიდეს როლს ანიჭებდა თავად უბადლო აგიტატორი ვ. ი. ლენინი. მას მიაჩნდა, რომ კომუნისტი აგიტატორის აუცილებელი მოვალეობაა გასწიოს მასებში ყოველდღიური ახსნა-განმარტებითი მუშაობა, გაიგოს მათი განწყობილება და ამავე დროს ისწავლოს მათგან. „პირადი ზემოქმედება და კრებებზე გამოსვლა პოლიტიკაში ძალიან ბევრს ნიშნავს, უამისოდ არ არის პოლიტიკური მოღვაწეობა..." (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 34, გვ. 364). სკკპ ბევრი ცნობილი მოღვაწე გამოჩენილი აგიტატორიც იყო (მ. კალინინი, ს. კიროვი, ნ. კრუპსკაია, ა. ლუნაჩარსკი, ს. ორჯონიკიძე, გ. პეტროვსკი, ი. სვერდლოვი და სხვ.). თანამედროვე პირობებში გაზეთებთან ერთად უდიდესი სააგიტაციო მნიშვნელობა მოიპოვა რადიომ და ტელევიზიამ, რ-თა საშუალებით მილიონობით ადამიანი ერთდროულად იღებს ინფორმაციას მიმდინარე მოვლენებზე. იზრდება კინოს, როგორც პოლიტ. ა-ის ერთ-ერთი ძლიერი საშუალების, როლი. მაგრამ ბეჭდვით ა-ს ახასიათებს თავისებურებანი და ზეპირ ა-თან შედარებით ზოგიერთი უპირატესობაც აქვს. გაზეთი, ჟურნალი ქვეყნის ყველაზე დაშორებულ კუთხეებს აღწევს, საშუალებას აძლევს მკითხველს ინფორმაცია მიიღოს მისთვის ხელსაყრელ მომენტში და ხელსაყრელ ადგილას, ყურადღება გაამახვილოს საინტერესო მასალაზე, შეინახოს იგი. ბეჭდვითი ა-ის ოპერატიულ ფორმად ითვლება ფურცლები, რ-ებიც სწრაფად და დიდი ტირაჟით გამოდის, აგრეთვე კედლის გაზეთები, სადაც ხდება შრომის მოწინავე მეთოდების, სოცშეჯიბრების მოწინავეთა, მუშათა, ინჟინერტექნიკოსთა, მოსამსახურეთა მნიშვნელოვანი ინიციატივის პოპულარიზაცია. თვალსაჩინო ა-ის გავრცელებული ფორმაა პლაკატი, რ-ის ენა უნდა იყოს ნათელი, ლაკონიური და დამაჯერებელი, ტექსტი — მოკლე, მიზანდასახული და დასამახსოვრებელი. საბჭ. სააგიტაციო პლაკატი დიდად გავრცელდა სამოქალაქო ომისა (1918—20) და დიდი სამამულო ომის (1941—45) პერიოდში. ა-თვის პარტია იყენებს კულტსაგანმან. დაწესებულებათა მთელ ქსელს: კულტსახლებსა და სასახლეებს, კლუბებს, აგიტპუნქტებს, ბიბლიოთეკებს, პოლიტგანათლების სახლებს, აგიტმატარებლებს, აგიტმანქანებს და სხვ. სააგიტაციო-მასობრივი მუშაობის საკითხებს დიდი ყურადღება დაუთმო სკკპ XXIV ყრილობამ, რ-ის რეზოლუციებში ნათქვამია: „ყრილობა ხაზგასმით აღნიშნავს, რომ სულ უფრო იზრდება პარტიის პროპაგანდისტული და სააგიტაციო-მასობრივი მუშაობის მნიშვნელობა. ამოცანა ის არის, რომ არსებულ ნაკლოვანებათა აღმოფხვრასთან ერთად სულ უფრო გავააქტიუროთ და მიზანსწრაფული გავხადოთ კომუნისტური იდეალების, ჩვენი მშენებლობის კონკრეტული ამოცანების პროპაგანდა" (სკკპ XXIV ყრილობის მასალები, თბ., 1971, გვ. 259). კომუნისტები ისტ. პირობების შესაბამისად ცვლიან ა-ის ფორმებსა და მეთოდებს. იატაკქვეშეთში მყოფ კომპარტიებს არ შეუძლიათ ხალხმრავალი მიტინგების მოწყობა, ისინი მთავარ ყურადღებას ჯგუფურ და ინდივიდ. აგიტაციას უთმობენ. როდესაც შეუძლებელია ისეთი ძლიერი სააგიტაციო საშუალების გამოყენება, როგორიც გაზეთია, პარტია იყენებს ფურცლებს. ვ. ი. ლენინი გვასწავლიდა, რომ კომუნისტებმა უნდა იმუშაონ ყველა დაწესებულებასა და ორგანიზაციაში, რ-ებიც მშრომელებთან ლეგალური ურთიერთობის, ე. ი. ფართო ა-ის საშუალებას იძლევიან. „...აუცილებლად უნდა მუშაობდე იქ, სადაც მასა არის, უნარი უნდა შეგწევდეს გაიღო ყოველგვარი მსხვერპლი, დაძლიო უდიდესი დაბრკოლებანი, რათა სისტემატურად, შეუპოვრად, მტკიცედ, მოთმინებით გასწიო პროპაგანდა და აგიტაცია სწორედ იმ დაწესებულებებში, საზოგადოებებში, კავშირებში, თუნდაც ყველაზე რეაქციულებში, სადაც კი არის პროლეტარული ან ნახევრად პროლეტარული მასა" (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 31, გვ. 47). როცა ბოლშევიკები იატაკქვეშეთიდან გამოვიდნენ, მათი სააგიტაციო მოღვაწეობის მასშტაბები მნიშვნელოვნად გაფართოვდა, ხოლო ფორმები და მეთოდები მრავალფეროვანი გახდა. მიტინგებს, კრებებს, დემონსტრაციებს, გაზეთებს, ფურცლებსა და პლაკატებს პარტია იყენებდა რაც შეიძლება ფართო მასების აგიტაციისათვის. პარტიას მიაჩნია, რომ სააგიტაციო მუშაობა თითოეული კომუნისტის ვალია. დიდი ოქტ. სოციალ. რევ. გამარჯვების შემდეგ, როცა წინ წამოიწია შემოქმედებითმა ამოცანებმა, სააგიტაციო და პროპაგანდისტული მნიშვნელობა მოიპოვა კომუნისტთა შრომითმა გმირობამ. „თუ წინათ, — ამბობდა ლენინი, — ჩვენ ვეწეოდით პროპაგანდას ზოგადი ჭეშმარიტებებით, ახლა ჩვენ პროპაგანდას ვეწევით მუშაობით" (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 29, გვ. 236). სკკპ პრაქტ. მოღვაწეობაში დაგროვილია სააგიტაციო კამპანიების ჩატარების დიდი გამოცდილება. ასეთი კამპანიები ეწყობა მნიშვნელოვან თარიღებთან, კონკრ. პოლიტ. და სამეურნეო ამოცანების გადაწყვეტასთან დაკავშირებით. რევ. დღესასწაულები (ოქტ. რევ., საბჭ. არმიის წლისთავები, 1 მაისი და სხვ.), ბეჭდვითი სიტყვის, რადიოს და ა. შ. დღეები, სახ. მეურნ. სხვადასხვა დარგის მუშაკთა (მეშახტეების, მენავთობეთა, მშენებლების, მეთევზეთა და სხვ.) დღეები ამავე დროს სააგიტაციო კამპანიებიც არის. ხშირად ეწყობა ერთდროული სააგიტაციო კამპანიებიც: საბჭოებისა და სახ. სასამართლოების არჩევნებთან,

«ვ. ი. ლენინის გამოსვლა პუტილოვის ქარხნის მუშათა მიტინგზე 1917 წ. მაისში», მხატვრები: ვ. სეროვი, ე. პოდკოვირინი, დ ბელიაევი. 1952.



პირველ მაისობა.

თბილისის სოციალ-დემოკრატიული ორგანიზაციის საპირველმაისო პროკლამაცია. 1898.

თავდაცვის ფონდის შექმნასთან (დიდი სამამულო ომის პერიოდში), ყამირი და ნასვენი მიწების ათვისებასთან და დიდ ახალმშენებლობებზე ახალგაზრდობის გაწვევასთან დაკავშირებით და სხვ. ხშირია აგრეთვე საერთაშ. მოვლენებით გამოწვეული კამპანიები. მშრომელთა განათლებისა და კულტ. დონის ზრდასთან ერთად ვაიზარდა მომთხოვნელობა პარტ. ა-ის მიმართ. იგი უფრო გაღრმავდა შინაარსობრივად, შეიძინა მრავალფეროვანი საშუალებები და ფორმები, უფრო ფართო აუდიტორიას დაეუფლა. პარტ. ორგანიზაციები ყურადღებას ამახვილებენ ა-ის ხარისხზე. პარტია მოითხოვს ა-ის ჩატარებას ისეთ საინფორმაციო ბაზაზე, რ-იც ხელს შეუწყობს ადამიანების კომუნისტურ აღზრდას, საზ. აზრის ჩამოყალიბებას, საბჭ. ადამიანების სწორ ორიენტაციას პარტიისა და სახელმწიფოს საშინაო და საგარეო პოლიტიკის საკითხებში, მტრულ იდეოლოგიასთან ბრძოლაში. კომუნისტური ა. ებრძვის მტრულ, ბურჟ. ა-ს, რ-იც იცავს კაპიტალ. წყობილებას. ა-ში პოვებს გამოხატულებას ბრძოლა ორ იდეოლოგიას შორის. რეაქციული პარტიები იყენებენ მასობრივი ინფორმაციის თანამედროვე საშუალებებს და ეწევიან ანტიხალხურ, ყალბ, პროვოკაციულ ა-ს. კომუნისტური ა. მოუწოდებს კაპიტალ. წყობილებისა და რეაქციის წინააღმდეგ საბრძოლველად, ფარდას ხდის ბურჟ. იდეოლოგების ფალსიფიკატორობას და ცილისმწამებლობას, რაზმავს მასებს რევ. ამოცანების გადასაწყვეტად.

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., პროპაგანდისა და აგიტაციის შესახებ, თბ., 1962; კ ა ლ ი ნ ი ნ ი მ. ი., პოლიტიკური აგიტაციის შესახებ, თბ., 1948; სკკპ XXIV ყრილობის მასალები, თბ., 1971; Крупская Н. К., Ленин как пропагандист и агитатор, М., 1957.

**აგიტბრიგადა,** ა გ ი ტ თ ე ა ტ რ ი, ა გ ი ტ კ ო ლ ე ქ ტ ი ვ ი, მცირე პროფესიული ან თვითმოქმედი თეატრალური კოლექტივი სსრკ-ში. შეიქმნა სამოქალაქო ომის წლებში ფრონტის მომსახურების მიზნით. 20-იან წლებში ფართოდ გავრცელდა მშენებლობებსა და საწარმოებში, მოგვიანებით — უმაღლეს სასწავლებლებში. ა. ეწევა მოწინავე გამოცდილების პროპაგანდას და ამხელს ნაკლოვანებებს. 1967 მოსკოვში მოეწყო საუკეთესო ა-ების დათვალიერება.

**აგიტპუნქტი,** პოლიტსაგანმანათლებლო დაწესებულება. ა-ები შეიქმნა ქალაქებში და რკინიგზის სადგურებთან რსფსრ მუშათა და გლეხთა თავდაცვის საბჭოს 1919 წ. 13 მაისის დადგენილებით, როგორც მასობრივ-პოლიტ. მუშაობის ცენტრები. ა-ების ამოცანა იყო წითელარმიელთა და მშრომელთა მობილიზება საბჭ. ხელისუფლების დასაცავად, მათი დარაზმვა კომუნისტური პარტიის გარშემო. სსრ კავშირის უმაღლესი საბჭოს პირველი არჩევნების შემდეგ (1937) ა-ები გადაიქცა პოლიტ. მუშაობის ცენტრად მშრომელთა დეპუტატების საბჭოებისა და სახ. სასამართლოების არჩევნების დროსაც. ა-ებში კითხულობენ ლექცია-მოხსენებებს, ამომრჩევლები ხვდებიან დეპუტატობის კანდიდატებს, ტარდება სხვა მასობრივ-პოლიტ. ღონისძიებანი. ა-ები დიდ როლს თამაშობენ მშრომელთა კომუნისტური აღზრდის საქმეში. ა-თან ერთად დიდად გაიზარდა ამომრჩეველთა კლუბების როლი და მნიშვნელობა.

**აგიტსატირის თეატრი,** საქართველოში საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ დაარსებული პირველი თეატრი (რუსული და ქართული დასი). გაიხსნა 1921 ახლანდელი თბილ. მოზარდ მაყურებელთა ქართ. თეატრის შენობაში (რუსული დასის პირველი წარმოდგენა შედგა 14 აპრილს, ქართულისა — 4 მაისს). თეატრის რეპერტუარში შედიოდა რევ. შინაარსის საავიტაციო და სატირული ნაწარმოებები. ქართ. დასის სამხატვრო ხელმძღვანელი იყო მ. ჭიაურელი, რეჟისორები — ვ. გუნია და ა. წუწუნავა, მსახიობები — ტ. აბაშიძე, ი. ზარდალიშვილი, ე. ჩერქეზიშვილი, თ. ჭავჭავაძე, ვ. გუნია და სხვ. რუსული დასის რეჟისორები იყვნენ ვ. ბრიანსკი და ვ. ვოლკი, სალიტ. ნაწილის გამგე — ს. ბოგდატიევი, მუს. ნაწილისა — დ. არაყიშვილი, მხატვარი — ნ. ანდრეევი. თეატრმა მუშაობა შეწყვიტა 1921 ზაფხულში.

**აგიტფილმი,** მოკლემეტრაჟიანი ფილმი-პლაკატი; მახვილი პუბლიც. ხასიათის კინონაწარმოები. სსრკ-ში გაჩნდა სამოქალაქო ომისა და უცხოეთის სამხედრო ინტერვენციის პერიოდში. ა-ებში აისახა ახალგაზრდა საბჭ. რესპ. ჩამოყალიბების მნიშვნელოვანი მომენტები. 1918—21 გამოვიდა 80 ა. აღსანიშნავია: „შემჭიდროება" (1918, რეჟისორები ა. პანტელეევი, დ. პაშკოვსკი, ა. დოლინოვი), „წითელ ფრონტზე" (1920, რეჟ. ლ. კულეშოვი), „ნამგალი და ურო" (1921, რეჟ. ვ. გარდინი).

**აგიში,** სოფელი აფხ. ასსრ გულრიფშის რ-ნში (ოქტომბრის სოფსაბჭო), მდ-ებს დიდ მაჭარასა და პატარა მაჭარას შორის. ზ. დ. 130 *მ*, შავი ზღვიდან 18 *კმ*, რაიცენტრ მაჭარიდან 17 *კმ*. ვ. ი. ლენინის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). რვაწლ. სკოლა სოფ. ოქტომბერში (1,5 *კმ*).

**აგლაძე** დავით გიორგის ძე [დ. 18(31). I. 1900, თბილისი], ქართველი საბჭ. ზოოტექნიკოსი, პროფესორი (1930), საქართველოს სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1962). დაამთავრა ჰალე-ვიტენბერგის (გერმანია) ზოოტექ. ინ-ტი (1925). 1925—47 ეწეოდა სამეცნ.-პედ. მოღვაწეობას თსუ-ში, თბილისის ზოოვეტ. და მეცხოველეობის სამეცნ.-კვლ. ინ-ტებში. 1947—73 საქართვ. სას.-სამ. ინ-ტის მეცხოველეობის კათედრის გამგე. მის ნაშრომებში გაშუქებულია ცხვრის მეტიზაციის, მატყლის სტანდარტიზაციის, ხევსურული ძროხის ოსტეოლოგიის, აგრეთვე საქართველოს მეცხოველეობის სხვა საკითხები. გარდა ამისა, ა-მ თარგმნა კლასიკური ნაშრომები გენეტიკაში, დაამუშავა ქართული ზოოტექნიკური ტერმინოლოგიის საკითხები. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით და მედლებით.

*თხზ.*: მეცხოველეობის საფუძვლები, ნაწ. 1—3, თბ., 1955—64.

**აგლაძე** (ა დ ლ ა ძ ე) ილია სიმონის ძე (1872, თბილისი, — 15. VII. 1948, იქვე), ქართველი პუბლიცისტი, ჟურნალისტი, მთარგმნელი. მისი თარგმანები, ფელეტონები, პუბლიცისტური წერილები იბეჭდებოდა 1894-იდან. 1894—1902 მუშაობდა ილია ჭავჭავაძის „ივერიაში". 1908—1910 ა. „დროებისა" და მისი სურათებიანი დამატების რედაქტორია. იყო „ქართველთა შორის წერა-კითხვის გამავრცელებელი საზოგადოებისა" და ქართული დრამატული საზ-ბის გამგეობის აქტიური წევრი. თვითმპყრობელობის წინააღმდეგ მიმართული სტატიებისათვის მეფის მთავრობა დევნიდა. 1910 დააპატიმრეს. 1917-მდე გადასახლებაში იყო. საქართველოში საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ მუშაობდა „კომუნისტის," „ლიტერატურული საქართველოსა" და „მნათობის" რედაქციებში. ა-მ თარგმნა ა. პუშკინის, ი. ტურგენევის, ლ. ტოლსტოის, ა. ჩეხოვის, მ. გორკისა და სხვ. თხზულებანი.

**აგლაძე** რაფიელ ილიას ძე (დ. 29. XII. 1911, თბილისი), ქართველი საბჭოთა ელექტროქიმიკოსი, საქ. სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1946), საქ. პოლიტექ. ინ-ტის პროფესორი და ელექტროქიმიურ წარმოებათა ტექნოლოგიის კათედრის გამგე (1944). სკკპ წევრი 1939-იდან. სხვადასხვა დროს იყო საქ. სსრ მეცნ. აკად. ვიცე-პრეზიდენტი (1947 — 51), საქ. სსრ მეცნ. აკად. ლითონისა და სამთო საქმის ინ-ტის დირექტორი (1945—51), გამოყენებითი ქიმ. და ელექტროქიმ. ინ-ტის დირექტორი (1956—60). აქვს შრომები ელექტროქიმ. და ელექტრომეტალ. დარგში. მისი ხელმძღვანელობით დაინერგა წარმოებაში ლითონური მანგანუმის მიღების ელექტროლიზური მეთოდი (სსრკ სახელმწ. პრემია, 1943). სსრკ უმაღლესი საბჭოს II და III მოწვევების დეპუტატი. დაჯილდოებულია ლენინის ორდენითა და მედლებით.

*თხზ.*: მანგანატებისა და პერმანგანატების მიღება მეტალური მანგანუმის ანოდური გახსნით, «ლითონის და სამთო საქმის ინ-ტის შრომები», 1949, ტ. 2, გვ. 1—33.

*ლიტ.*: ლ ა ნ დ ი ა ნ., გამოჩენილი ქართველი მეცნიერი, «მეცნიერება და ტექნიკა», 1971, № 11.

რ. აგლაძე

**აგლაძეები,** ძმები ვლადიმერ, ნესტორ და მათი მოგვარე ლავრენტი, ქვის მხატვრულად დამუშავების ქართველი ოსტატები, რ-თაც თვალსაჩინო ღვაწლი მიუძღვით რევოლუციამდელი და საბჭოთა პერიოდის თბილისის მშენებლობაში. ვ ლ ა დ ი მ ე რ დ ი მ ი ტ რ ი ს ძ ე (1879, სოფ. მუხლი, ახლანდ. ამბროლაურის რ-ნი, — 1959, თბილისი), სწავლობდა თბილისში იტალ. ოსტატ ანდრეოლეტის სახელოსნოში. 1906 დააარსა ქვაზე მომუშავეთა პროფ. ორგანიზაცია. საქართველოში საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ მუშაობდა მშენებელთა კავშირის თავ-რედ, სააქციო სამშენებლო საზ-ბის თავ-რედ და სხვ. მონაწილეობდა თბილისში საქ. მთავრობის სახლის, მარქსიზმ-ლენინიზმის ინ-ტის საქ. ფილიალის, ქალაქის ვაგზლის, „საქნახშირის" ადმინისტრაციული სახლის, მეტეხის ახალი ხიდის და სხვ. მხატვრულ გაფორმებაში. ლ ა ვ რ ე ნ ტ ი ა ლ ე ქ ს ი ს ძ ე (1884, სოფ. ბარი, ახლანდ. ონის რ-ნი, — 1958, თბილისი), სწავლობდა ბაქოში იტალ. ოსტატ ფრანზის სახელოსნოში (1897—1901), 1913-მდე იქვე მუშაობდა. მონაწილეობდა საზ. და კერძო ნაგებობათა ფასადების მხატვრულად გაფორმებაში (ბაქოს რეალური სასწავლებელი, 1905 და სხვ.). 1913-იდან მუშაობდა თბილისში ნესტორ აგლაძის სახელოსნოში. მონაწილეობდა თბილისის სათავადაზნ.-სადგილმამულო ბანკის (ამჟამად კ. მარქსის სახ. სახელმწ. რესპ. ბ-კა), სასტუმრო „მაჟესტიკის" (ამჟამად „თბილისი"), მარქსიზმ-ლენინიზმის ინ-ტის საქ. ფილიალის, თბილისის ფუნიკულიორის ზე-

და სადგურის, კინოთეატრ „რუსთაველის“, „დინამოს“ სტადიონის (ორივე თბილისში) მხატვრული გაფორმებაში. ნეოფიტე დიმიტრის ძე (1874, სოფ. მუხლი, ამბროლაურის რ-ნი, — 1956, თბილისი), 1887-იდან სწავლობდა თბილისში ანდრეოლეტის სახელოსნოში. 1912 გახსნა საკუთარი სახელოსნო. თბილისის სამხატვრო აკად. ქანდაკების ფაკ-ტის (ქვის კვეთა) და სამხატვრო-სამშენებლო სახელოსნო სასწავლებლის (1945—53) (ამჟამად თბილისის მ. თოიძის სახ. სამხატვრო პროფტექნიკური № 11 სასწავლებელი) პედაგოგი. მუშაობდა ვლადიმერ, ნიკო და ლავრენტი ა-თან ერთად. მონაწილეობდა ქაშუეთის ტაძრის, თბილისის სათავადაზნ.-საადგილმამულო ბანკის, მარქსიზმ-ლენინიზმის ინ-ტის საქ. ფილიალის და სხვ. არქიტ. ნაგებობათა მხატვრულ გაფორმებაში, შეაკეთა სვეტიცხოვლის კარნიზები და ქვის სახურავი. ქვაში გამოკვეთა ქართვ. მოქანდაკეთა მრავალი სკულპტურული ნამუშევარი. ხელი შეუწყო ქართ. ტრად. ხუროთმოძღვრული ჩუქურთმის გაცოცხლებას თანამედროვე ეროვნ. არქიტექტურაში.

*ლიტ.*: ბერიძე ვ., თბილისის ხუროთმოძღვრება (1801—1917), [ტ.] 2, თბ., 1963.

**აგლიპაის ეკლესია,** რეფორმატორული რელიგიური მიმდინარეობა ფილიპინებზე. მისი დამაარსებელი გრეგორიო აგლიპაი (Aglipay, 1860—1940) მღვდლად ყოფნის დროს მონაწილეობდა ფილიპინელთა ანტიესპ. აჯანყებაში (1896—98), რის გამოც განკვეთეს კათოლ. ეკლესიისაგან. ამერიკა-ფილიპინების ომის დროს (1899—1901) იგი ფილიპ. რესპ. არმიის გენ. ვიკარი გახდა. 1902 დააარსა და ეპისკოპოსის წოდებით თვითონვე ჩაუდგა სათავეში პროტესტანტული ტიპის დამოუკიდებელ ანუ ეროვნულ ეკლესიას, რ-იც ა. ე-ის სახელით უფრო ცნობილი. ა. ე-მ ამხილა კათოლ. ეკლესიის მსახურთა სიხარბე, წმინდანებად შერაცხა ეროვნ.-განმათ. ბრძოლის გმირები. ამიტომ მას მრავალი მიმდევარი გაუჩნდა (1939 წ. — 1,5 მლნ-ზე მეტი), განსაკუთრებით გლეხობისა და ქალაქის წვრილი ბურჟ. წრეებში. 30-იან წწ. აგლიპაის მიერ დაარსებულ რესპ. პარტიასთან ერთად ა. ე. იბრძოდა ერთიანი ანტიიმპერიალ. ფრონტის შესაქმნელად, II მსოფლიო ომის შემდეგ კი თანდათან ჩამოშორდა დემოკრ.-პატრ. მოძრაობას და აშშ-ის ეპისკოპალურ ეკლესიას დაუახლოვდა, რამაც საგრძნობლად შეამცირა მისი გავლენა მშრომელთა მასებში.

**აგლომერატი** (ლათ. agglomero — ვაერთებ, ვაგროვებ) პეტროგრაფიაში, სხვადასხვა, უმთავრესად ვულკ. წარმოშობის ქანებისა და მინერალთა მსხვილი ნატეხების ფაშარი გროვა. ა-ის შეცემენტების შედეგად წარმოიქმნება *ბრექჩიები*. ტუფები და სხვ. ა. გავრცელებულია თანამედროვე ვულკანურ მხარეებში (კამჩატკა), საქართველოში გვხვდება ახალგაზრდა ვულკანიზმის რ-ნებში (აბულ-სამსარის ქედზე და სხვ.).

**აგლომერატი** მეტალურგიაში, 5—100 *მმ* ზომის ნაჭრებად შეცხობილი წვრილი (ხშირად მტვრისებრი) მადანი (მისი კონცენტრატი) და კაზმის სხვა კომპონენტები. იხ. აგრეთვე *აგლომერაცია*.

**აგლომერაცია** მეტალურგიაში, წვრილი მასალების (მადნის, მადნის კონცენტრატის, ლითონშემცველი ნარჩენებისა და სხვ.) ნაჭრებად შეცხობის თერმული პროცესი. ა. კაზმის დნობისათვის შემზადების ერთ-ერთი ძირითადი ხერხია. ა-ის მიზანია წვრილი მადნისა და საკვერძის მტვრის შეცხობა (დანაჭროვნება), კაზმში ფლუსის შეტანა (დაფლუსული აგლომერატი) და მისგან მავნე მინარევების მოცილება. აგლომერატს ძირითადად (95%-ზე მეტს) იყენებენ შავ მეტალურგიაში, გარდა ამისა, ფერად მეტალურგიაში — ნიკლის, ალუმინისა და ტყვიის წარმოებაში. აგლომერატი მიიღება კაზმის გახურებისას დარბილებული ნაწილაკების ზედაპირთა ურთიერთშეწებებით ან იმ მაკავშირებელი ადვილდნობადი ნაერთის წარმოქმნით, რ-იც გაცივებისას ნაწილაკებს აერთებს. შეცხობისათვის საჭირო სითბო წარმოიქმნება საგლომერაციო კაზმში შეტანილი ნახშირბადიანი სათბობის წვის შედეგად, ხოლო გოგირდოვანი მადნის კონცენტრატების ა-ის დროს — სულფიდების დაჟანგვის შედეგად. რკინის დაფლუსული აგლომერატი მიიღება წვრილი მადნის (8—10 *მმ*), საკერძის მტვრის, დასაბრუნებლის, კირქვისა (3 *მმ*) და კოქსწვრილას (3 *მმ*) დანამული ნარევისაგან. ა. ითვალისწინებს კაზმის მომზადებას (ცალკე კომპონენტების დოზირება, შერევა, დანამვა და დაგუნდავება), მომზადებული კაზმის შეცხობას საგლომერაციო მანქანაზე, ცხელი შეცხობილი მასის დამუშავებას (დამტვრევა, გაცრა 5—10 *მმ* ზომის ნაჭრების მოსაცილებლად, 100°-მდე C გაცივება და დახარისხება). შეცხობის პროცესი მჭიდროდ არის დაკავშირებული ნედლი მასალის მომზადებასთან. დიდი მნიშვნელობა აქვს პროცესის ძირითადი პარამეტრების სტაბილიზაციას (მასალების დოზირება და გასაშუალება, ტენიანობა, ქიმ. შედგენილობა და სხვ.), რაც საგლომერაციო პროცესების კომპლ. ავტომატიზაციის საშუალებას იძლევა. ა. ხორციელდება საგლომერაციო ფაბრიკებში, რ-თა კომპლექსში შედის საწყობები (საკაზმე მასალების შესანახად და გასასაშუალებლად), მიმღები ხვიმირები, კოქსისა და კირქვის დასამტვრევი განყოფილება (საკაზმე), საგლომერაციო და მზა აგლომერატის დასამუშავებელი განყბა. თანამედროვე საგლომერაციო ფ-კებში მთლიანად მექანიზებული და ძირითადად ავტომატიზებულია ნედლეულის მიღების, დოზირების, კაზმის მომზადების, საგლომერაციო მანქანისთვის მისი მიწოდების და მზა აგლომერატის დამუშავების პროცესები.

საგლომერაციო მანქანები შეიძლება იყოს პერიოდული ან უწყვეტი ქმედებისა. ძირითადად გავრცელებულია უწყვეტი ქმედების ლენტური ტიპის მანქანა (ნახ.), რ-ის მთავარი ნაწილია პალეტებისგან (ურიკებისაგან) შედგენილი ლენტური ტრანსპორტიორი (კონვეიერი). მომზადებული კაზმი ჩასატვირთი ხვიმირებიდან საგლომერაციო ლენტზე იყრება, გაივლის ამნთებ ქურას, აინთება და გადაუვლის ვაკუუმკამერებს, საიდანაც კაზმის ზედა ფენის ანთებისა და პალეტების ქვეშ ექსჰაუსტერით ჰაერის ენერგიული გაწოვის შედეგად ალი კაზმის ზედა ფენებიდან თანდათან ქვედაში გადაინაცვლებს, კაზმი შეცხვება და სამსხვრეველაში ჩაიყრება. სსრკ-ში გამოყენებული ლენტური ტიპის მანქანების ლენტის სიგანეა 2,5—4,0 *მ*; შეცხობის ფართობი — 312 *მ*$^{2}$-მდე. კუთრი (საათობრივი) მწარმოებლურობა შესაცხობი ფართობის ერთეულზე (1 *მ*$^{2}$) — 1,2 *ტ*, ხოლო წლიური — 2—3 მლნ. *ტ* აგლომერატი. მეტალ. განვითარებასა და მდიდარი მადნების მარაგის შემცირებასთან დაკავშირებით ფართოდ იყენებენ ღარიბ მადნებს, რაც ა-ს მეტად დიდ მნიშვნელობას ანიჭებს. აგლომერატის სამრეწვ. წარმოება აითვისეს XX ს. დასაწყისში (აშშ). რკინის მადნის აგლომერატის მსოფლიო წარმოებამ 330 მლნ. *ტ* მიაღწია (1967), სსრკ-ში კი — 128 მლნ. *ტ* (1968).

*ლიტ.*: გომელაური ნ., სასარგებლო წიაღისეულთა დანაჭროვნება, თბ., 1966; Базилевич С. В., Вегман Е. Ф., Агломерация, М., 1967; Основы металлургии, т. 2, М., 1962. *მ. კეკელიძე*.

**აგლომერაცია დასახლებული პუნქტებისა,** დასახლებული პუნქტების ჯგუფურად განლაგების ყველაზე განვითარებული და რთული ფორმა. ერთმანეთის ახლომდებარე სხვადასხვა დასახლ. პუნქტების, უმთავრესად კი ქალაქების, შეჯგუფება-გაერთიანება. დასახლ. ადგილების დაახლოების და ზოგჯერ მთლიანი შერწყმის შედეგად მტკიცდება მათი მეურნეობრივი, შრომითი და კულტ.-საყოფაცხოვრებო კავშირი, თუმცა კი გაერთიანებათა შემადგენელი ნაწილები მაინც ინარჩუნებენ საკუთარ სახეს (თვითმმართველობა, საკუთარი ადმინისტრაცია). ა. დ. პ. უმთავრესად დიდი ქალაქების ირგვლივ ხდება. ეს ქალაქები ხშირად აგლომერაციის ბირთვად იქცევიან ხოლმე და მასში, განაშენიანებულ რ-ნებს გარდა, შედის გამწვანებული ტერიტორია, დასასვენებელი ადგილები, ბაღ-ბოსტნები.




ლენტური ტიპის საგლომერაციო მანქანა: 1—კაზმისა და საფენის ხვიმირები; 2—მანქანის ამძრავი; 3— ამნთები ქურა; 4—კაზმის შესაცხობი პალეტები (ურიკები); 5—ვაკუუმკამერები; 6—ვაკუუმის სარეგულირებელი საკვალთები; 7—მანქანის განმტვირთი ბოლო.

მჭიდროდ დასახლ. სამრეწვ. რ-ნებში (მაგ., ქვანახშირის აუზებში) იქმნება მრავალბირთვიანი აგლომერაციული გაერთიანება. განვითარებულ ქვეყნებში ა. დ. პ. მოსახლ. მნიშვნელოვან მასას უყრის თავს. მაგ., აშშ-ის 16 აგლომერაციულ გაერთიანებაში ცხოვრობს ქალაქის მოსახლ. 42% (1962), სსრკ 40 აგლომერაციულ გაერთიანებაში კი — ქალაქის მოსახლ. 40%-მდე (1959), მოსკ. აგლომერაციულ გაერთიანებაში 130 დასახლებული პუნქტი და 8 მლნ. მცხოვრებია. აგლომერაციულ გაერთიანებათა ზრდა ასახავს სამრეწვ. წარმოებისა და შრომითი რესურსების ტერიტ. კონცენტრაციას. კაპიტალ. ქვეყნებისათვის დამახასიათებელია მათი სტიქიური, ზოგჯერ გიგანტური ზრდა (იხ. *მეგალოპოლისი*). სსრ კავშირსა და სხვა სოციალ. ქვეყნებში აგლომერაციულ გაერთიანებათა ფორმირების პროცესს რ-ნული დაგეგმვის მეთოდებით აწესრიგებენ. დასავლეთის ლიტ-რაში ქალაქებისაგან შემდგარი აგლომერაციის აღსანიშნავად ხშირად იხმარება ტერმინი „კონურბაცია“.

**აგლუტინატი** (ლათ. agglutino — მივაწებებ), მკვრივ მასად შეცხობილი აგურისფერი პიროკლასტური მასალა (ვულკ. ბომბები, წიდა, ლაპილები, ფერფლი). შედგენილობით ან ბაზალტურია ან ანდეზიტ-ბაზალტური. ავსებს ვულკანის ყელს და წიდური კონუსების შიგა ნაწილებს. ზედაპირზე გამოჩნდება ვულკ. კონუსის დანგრევის შემდეგ.

**აგლუტინაცია** (ლათ. agglutinatio — შეწებება), სისხლში შეწონილი ბაქტერიების, სისხლის უჯრედოვანი ელემენტებისა და სხვ. გუნდებად შეწებება და დალექვა. ა-ს იწვევს განსაკუთრებული ნივთიერებები — აგლუტინინები (სპეციფიკური *ანტისხეულები*), რ-ებიც გროვდება ადამიანისა და ცხოველის სისხლში ინფექციურ დაავადებათა და იმუნიზაციის შედეგად. ა-ის რეაქციას დიდი მნიშვნელობა აქვს მრავალი ინფექციური სნეულების (მუცლის ტიფი, ბრუცელოზი და სხვ.) დიაგნოსტიკისათვის, მიკრობთა სახეობისა და ტიპების დიფერენცირებისათვის, სისხლის ჯგუფების დასადგენად, ადამიანისა და ცხოველის ერითროციტების ერთიმეორისაგან გასარჩევად და სხვ.

**აგლუტინაცია** ენათმეცნიერებაში, აფიქსის მექანიკური დაკავშირება სიტყვის ძირთან ან ფუძესთან. ა-ის დროს ერთი აფიქსი გამოხატავს მხოლოდ ერთ გრამატ. კატეგორიას და ყოველ გრამატ. მნიშვნელობას მუდამ გარკვეული აფიქსი გადმოსცემს. აფიქსი ორგანულად არ ერწყმის არც ძირს, არც წინამავალ და არც მომდევნო აფიქსს; სიტყვაფორმა ადვილად იშლება შემადგენელ ნაწილებად; ყველა ცვლილება, რაც მორფემათა საზღვარზე ხდება (ფუძის კუმშვა ან კვეცა, აფიქსური ელემენტის ხმოვნის ან თანხმოვნის შეცვლა), ექვემდებარება ამა თუ იმ ენისათვის დამახასიათებელ წმინდა ფონეტ. კანონზომიერებებს. ა-ის პრინციპის მიხედვით ქართ. ენაში იწარმოება: სახელებში — ბრუნვის, რიცხვის კატეგორიები (მაგ., კაც-ი; აფიქსი -ი სახ. ბრუნვის ნიშანია. კაც-ებ-ს; -ებ- მრავლ. რიცხვის, ხოლო -ს მიცემითი ბრუნვის ნიშანია), ზმნებში — პირი, დრო, რიცხვი, კილო, გვარი, თემა, კაუზატივი და სხვ. (მაგ., ვ-წერ-დი-თ; ვ-პირველი სუბიექტური პირის, -დ- ნამყო უსრული დროის, -თ- მრავლ. რიცხვის ნიშნებია). ენათა მორფოლ. (ტიპოლოგიური) კლასიფიკაციის დროს ა. მიჩნეულია ერთ-ერთ საკლასიფიკაციო ნიშნად (იხ. აგრეთვე *აგლუტინაციური ენები*).

**აგლუტინაცია წარმოდგენებისა,** იხ. სტ. *სიმბოლური აზროვნება.*

**აგლუტინაციური ენები,** ენები, რ-ებშიც სიტყვათცვლილება და სიტყვაწარმოება ხორციელდება აგლუტინაციის გზით (იხ. *აგლუტინაცია* ენათმეცნიერებაში). ენათა ამ ტიპს განეკუთვნება ალთაური, თურქული, ფინურ-უნგრული, ქართველური, მთის იბერიულ-კავკასიური ენები, ამერ. ინდიელთა ენების ნაწილი, ზოგიერთი აფრიკული ენა. გამორიცხული არ არის, ა. ე-ში დადასტურდეს ფლექსიური ან ანალიზური ენებისათვის ნიშანდობლივი წყობა, ანდა, პირიქით, სხვა ტიპის ენებში დაიძებნოს აგლუტინაციის შემთხვევები. მაგ., ქართულში ფუძედრეკადი ზმნებისათვის („ვდრეკ-ვდრიკე“ ტიპი) დამახასიათებელია ფუძის ფლექსია; ძვ. ქართულში გვხვდება ანალიზური წყობაც, მაგ., „აბრაჰამ შვა ისააკ“ (სუბიექტი და ობიექტი მორფოლოგიურად არაა გარჩეული). ამდენად, ამა თუ იმ ენის აგლუტინაციურად მიჩნევისას უპირატესობა ენიჭება ძირითად მორფოლ. პრინციპს.

**აგნატები** (ლათ. agnatus — მამით ნათესავი), 1. რომის სამართალში ოჯახის (familia) ყველა თავისუფალი წევრი, მამის მხრივ ერთი წინაპრის ჩამომავალნი და ისინიც, ვინც ქორწინების ან შვილად აყვანის შედეგად შეემატნენ ოჯახს (ცოლი, ვაჟიშვილები და შვილიშვილები ცოლებითურთ, გაუთხოვარი ქალიშვილები და შვილიშვილები). ა. ემორჩილებოდნენ ოჯახის უფროსს (pater familias). *თორმეტი ტაბულის კანონების* მიხედვით, გარდაცვლილთა ქონება ა-ს რჩებოდათ. 2. გერმ. ხალხთა სამართალში — მამის მხრივ სისხლით ნათესავი მამაკაცები.

**აგნი** (სანსკრ. agni — ცეცხლი), ცეცხლის ღმერთი ძვ. ინდურ *ვედურ რელიგიაში. რიგვედის* პირველ ჰიმნში მოხსენიებულია „მსხვერპლის ქურუმად“, ღმერთებსა და ადამიანებს შორის შუამავლად. მისი გამოცხადებაა მიწიერი ცეცხლი, ელვა და მზე. სახვით ხელოვნებაში წარმოდგენილია ორსახოვან და სამფეხა ალისფერ არსებად.

**აგნოზია** (ბერძნ. a — უარყ. ნაწ., gnōsis — შემეცნება, ცოდნა), საგანთა, პირთა და მოვლენათა ცნობის უნარის ნაწილობრივი ან სრული დაკარგვა, რ-ის დროსაც ცნობიერება შენარჩუნებულია, ხოლო ელემენტარული მგრძნობელობა შეიძლება უმნიშვნელოდ იყოს დაქვეითებული. იწვევს თავის ტვინის ქერქის მარცხენა (ცაციებისათვის მარჯვენა) ჰემისფეროს ორგ. დაზიანება. განარჩევენ ა-ის სახეობათა ორ ჯგუფს: ა. გარე გამღიზიანებლისა და ა. საკუთარი სხეულის მიმართ. პირველ ჯგუფში შედის: მხედველობითი ანუ ოპტიკური ა. — ავადმყოფი ვერ ცნობს საგანს, თუმცა ხედავს მას, არჩევს მის ფორმასა და ფერს; ზოგჯერ ცნობს ცალკეულ საგანს, მაგრამ ვერ განსაზღვრავს მის დანიშნულებას (აპერცეფციული ა.); ვერ ახერხებს სურათების სერიაზე ასახული მოვლენების თანამიმდევრულად აღქმას (სიმულტანური ა.); კარგავს ორიენტაციას სივრცეში, ვერ არჩევს მარჯვენა და მარცხენა მხარეებს, ვერ ერკვევა ნაცნობ სიტუაციაში, ებნევა გზა (აპრაქტოგნოზია) და ა. შ.; სმენითი ანუ აკუსტიკური ა. — ავადმყოფი ვერ არჩევს საგნებს ხმაურის (საათს — წიკწიკის, წყალს — ჩხრიალის და სხვ.) მიხედვით; ვერ ცნობს ნაცნობ მელოდიას (ამუზია); ტაქტილური ანუ შეხებითი ა. — ავადმყოფი ვერ ცნობს საგნებს შეხებით (ასტერეოგნოზია). მეორე ჯგუფს (ა. საკუთარი სხეულის მიმართ) განეკუთვნება ავტოტოპოგნოზია — ავადმყოფი ვერ ცნობს საკუთარი სხეულის ნაწილებს; ე. წ. პოლიმელია — ავადმყოფს ეჩვენება, რომ აქვს რამდენიმე ხელი ან ფეხი, ამავე დროს ესმის თავისი შეგრძნების სრული უაზრობა. ა-ის ამავე ჯგუფს განეკუთვნება *ფანტომური შეგრძნება* ანუ ტკივილი მოკვეთილი კიდურისა. ბავშვობის ასაკში ა-თი გამოწვეული დეფექტების კომპენსაცია შეიძლება სწავლების საგანგებო ხერხების გამოყენებით სპეც. სკოლებში. *ვ. აბაშიძე. ი. ბჟალავა.*

**აგნონი** (Agnon) შმუელ იოსებ (17. VII. 1888, ბუკაჩი, ამჟ. გალიცია, — 17. II. 1970, იერუსალიმი), ებრაელი მწერალი, ისრაელის ენის აკად. წევრი. ცხოვრობდა და მოღვაწეობდა ჯერ ლვოვში, შემდეგ გერმ. სხვადასხვა ქალაქში, 1924-იდან კი — იერუსალიმში. ლიტ. მოღვაწეობა დაიწყო 1904; წერდა ივრითზე. ა-ის შემოქმედება რეალისტურია. მისი მხატვრული სტილი ენათესავება ეროვნ. ფოლკლორს, შუა საუკ. დიდაქტ. ლიტ-რას, და ზოგი თავისებურების მიხედვით, თანამედროვე ევრ. მწერლების შემოქმედებას (ფ. კაფკა, თ. მანი). ა-ის ღრმად ფსიქოლ. ნაწარმოებების მთავარი გმირები ძირითადად ან უბრალო გალიციელი ებრაელები არიან (რომანი „ქალის გათხოვება“, 1931) ან პალესტინის პირველი ებრ. კოლონისტები (რომანი „გუშინ, გუშინწინ“, 1946—47). აღსანიშნავია მისი რომანები: „და გასწორდება მრუდი“ (1912), „შუა ზღვაში“ (1935), „სტუმარი ღამეს გაათევს“ (1955); მოთხრობები და ნოველები: „ქვიშის გორაკი“ (1935), „უბრალო მოთხრობა“ (1935), „მტერი?... მოყვარე“ და სხვ. ა. ნობელისა (1966) და რამდენიმე ეროვნ. პრემიის ლაურეატია.

*თხზ.*: Из недруга в друга, *კრ.*: Искатель жемчуга, М., 1966.

**აგნოსტიციზმი** (ბერძნ. agnōstos — შეუცნობი, შეუმეცნებელი), ფილოსოფიური მიმდინარეობა, რ-იც უარყოფს სინამდვილის ობიექტური კანონების ადეკვატური შემეცნების შესაძლებლობას. ტერმინი „ა.“ პირველად ინგლ. ბუნებისმეტყველმა თ. ჰ. *ჰექსლიმ* იხმარა (1869). ა-ის ელემენტები ჯერ კიდევ ანტ. ფილოსოფიაში გვხვდება (იხ. *სოფისტები, სკეპტიციზმი*), მაგრამ დასრულებული თეორიის სახით მისი ჩამოყალიბება *იუმმა* და *კანტმა* ცადეს. ა-ის თანახმად, შეგრძნების, აღქმის შინაარსს საგანი, სინამდვილე კი არ განსაზღვრავს, არამედ შემმეცნებელი სუბიექტი. აგნოსტიკოსები პრინციპულად თიშავენ „მოვლენებს“ იმისაგან, რაც გვევლინება, შეგრძნებას იმისაგან, რაც შეიგრძნობა, საგანს ჩვენთვის — „საგნისაგან თავისთავად“ (ვ. ლენინი). აქედან გამომდინარეობს ა-თვის დამახასიათებელი *ფენომენალიზმი* და ასახვის მატერიალ. თეორიისა და ობიექტური ჭეშმარიტების უარყოფა (იხ. *ასახვის თეორია, ჭეშმარიტება*). აგნოსტიკური ეჭვი ეხება არა მხოლოდ ობიექტური სამყაროს არსებობასა და მის შემეცნებას, არამედ ღვთის არსებობასა და მის შემეცნებასაც. ამიტომ ა. არის საშუალო, მერყევი ხაზი მატერიალიზმსა და იდეალიზმს შორის. ამ ათეისტური ელემენტების გამო ფ. ენგელსი და ვ. ი. ლენინი ა-ს „მორცხვ მატერიალიზმსაც“ უწოდებენ. ა-ის ელემენტები შენარჩუნებულია ბურჟ. ფილოს. ზოგიერთ მიმართულებაში ი. კანტის შემდეგაც, განსაკუთრებით სოც. შემეცნების დარგში. ეს პირველ რიგში დამახასიათებელია *პოზიტივიზმისათვის,* რ-ის ნაირსახეობების — *მახიზმისა* და *ემპირიოკრიტიციზმის* კრიტიკა მოგვცა ვ. ი. ლენინმა წიგნში *„მატერიალიზმი და ემპირიოკრიტიციზმი“*. თანამედროვე ა. *ირაციონალიზმის* სახით ვლინდება. სამყაროს ობიექტურობისა და მისი კანონზომიერების შემეცნების პრობლემა ორგანულად არის დაკავშირებული *ფილოსოფიის ძირითად საკითხთან.* წინააღმდეგ ა-ისა, დიალექტ. მატერიალიზმი აღიარებს როგორც სამყაროს ობიექტურობას, ისე მისი შემეცნების შესაძლებლობასაც. ამასთანავე დიალექტ. მატერიალიზმის მიხედვით, „საკითხი, ახა-

სიათებს თუ არა ადამიანის აზროვნებას საგნობრივი ჭეშმარიტება, — თეორიის საკითხს კი არ წარმოადგენს, არამედ პრაქტიკულს" (მარქსი კ. და ენგელსი ფ., რჩ. ნაწერები ორ ტომად, ტ. 2, თბ., 1950, გვ. 484). ხოლო პრაქტიკა, მეცნ. და ტექ. მძლავრი პროგრესი, რ-ის საფუძველზეც ადამიანი დღითიდღე ახალ-ახალ წარმატებებს აღწევს გარემომცველი სინამდვილის შემეცნებაში, რადიკალურად უარყოფს ა-ს.

*ლიტ.*: მარქსი კ., თეზისები ფოიერბახის შესახებ, მარქსი კ. და ენგელსი ფ., რჩ. ნაწერები ორ ტომად, ტ. 2, თბ., 1950; ენგელსი ფ., ლუდვიგ ფოიერბახი და გერმანული კლასიკური ფილოსოფიის დასასრული, იქვე; ლენინი ვ. ი., მატერიალიზმი და ემპირიოკრიტიციზმი, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 14; Кант И., Соч. в шести томах, т. 3, М., 1964; Хилл Т. И., Современные теории познания, пер. с англ., М., 1965; Юм Д., Соч. в двух томах, пер. с англ., т. 2, М., 1966.

**აგოგიკა** (ბერძნ. agōgē — წაყვანა, წაღება), მუსიკალური ნაწარმოების შესრულების დროს მხატვრული გამომსახველობის გაძლიერების მიზნით *ტემპის* ან *მეტრის* მცირე შეცვლა (აჩქარება ან შენელება).

**აგონია** (ბერძნ. agōnia — ბრძოლა), სულთმობრძაობა, სიკვდილისწინა მდგომარეობა; ორგანიზმის რეაქციული და შეგუებითი ფუნქციების უკანასკნელი გამოვლენა. ა-ის ნიშნებია: გონების დაკარგვა, გრძნობის ორგანოთა მოქმედების შეწყვეტა, გაძნელებული სუნთქვა, ხროტინი, კრუნჩხვა, თვალის რქოვანას შემღვრევა, გულის მუშაობის მკვეთრი დარღვევა და სხვ. ა. შეიძლება გაგრძელდეს რამდენიმე წუთს ან საათს. გარეგნულად მისი დასასრულია უკანასკნელი ამოსუნთქვა (კლინიკური სიკვდილი), თუმცა გული ამის შემდეგ ერთხანს კიდევ იკუმშება. ბიოლ. სიკვდილი გულის უკანასკნელ შეკუმშვას მოსდევს. ა. არ არის შეუქცევადი მდგომარეობა, ზოგჯერ, ე. წ. მწვავე სიკვდილის შემთხვევაში, რაც გამოწვეულია დიდძალი სისხლის დაკარგვით, შოკით ან ასფიქსიით, დროულად მიღებულმა ზომებმა შეიძლება გადაარჩინოს ავადმყოფი.

**აგონიკური ხაზი,** იხ. სტ. *დედამიწის მაგნეტიზმი*.

**აგონისტიკოსები** (ბერძნ. agōnistikos — ბრძოლისუნარიანი), ცირკუმცელიონები (ლათ. circumcelliones —საკუჭნაოს გარშემო მოხეტიალენი), დემოკრ. ქრისტიანული სექტა რომის აფრიკაში IV—V სს., *დონატისტების* მემარცხენე ფრთა.

**აგონსილიო** (Agoncillo) თეოდორო (დ. 1914), ფილიპინელი ისტორიკოსი, მანილის უნ-ტის პროფესორი. მისი მთავარი ნაშრომი „მასების აჯანყება; ბონიფასიოსა და კატიპუნანის ისტორია" (1956) მიძღვნილია 1896 — 1901 ეროვნ.-განმათ. ბრძოლისადმი. ა-მ საფუძველი ჩაუყარა ფილიპ. ისტ. მეცნ. ახალ მიმართულებას, რ-იც უარყოფს ესპ. და ამერ. რეაქც. მეცნიერთა ფალსიფიკატორულ შეხედულებებს ფილიპ. წარსულზე. ა. და მისი მოწაფეები თავიანთი ქვეყნის ისტორიის საკითხების გაშუქებისას პატრიოტულ პოზიციებზე დგანან. ცდილობენ სოც.-ეკონ. თვალსაზრისით გააანალიზონ ისტ. მოვლენები, ხაზს უსვამენ ხალხის მასების გადამწყვეტ როლს ისტორიაში.

**აგორა** (ბერძნ. agora — მოედანი, ბაზარი), სახალხო კრება ძვ. საბერძნეთში, აგრეთვე ადგილი, სადაც ეს კრება იმართებოდა (ჯერ ბასილევსების სასახლის მახლობლად, შემდეგ — აკროპოლისის ძირში). პოლისის ზრდასთან ერთად ა-მ ქალაქის შუაგულში გადაინაცვლა (საზღვაო ქალაქებში — ნავსადგურის მახლობლად) და საზ., პოლიტ. და ეკონ. ცხოვრების ცენტრად იქცა. ძვ. წ. V—IV სს. ზოგიერთ ქალაქში (კერძოდ, ათენში) ა. რთული ხუროთმოძღვრული კომპლექსი იყო — სწორკუთხა მოედანს სამი მხრიდან ეკვროდა დორიული პორტიკები, მეოთხე მხარეს კი ორნავიანი „წმინდა სტოა" (გრძელი ღია გალერეა ან კოლონადა).

**აგორანომოსი** (ბერძნ. agoranomos), „ბაზრის კანონმდებელი", საგანგებო მოხელე ძვ. საბერძნეთში. ევალებოდა სავაჭროებში წესრიგის დაცვა, საწონ-საზომის შემოწმება, ბაჟის აკრეფა, სავაჭრო ხომალდების კონტროლი. ირჩევდნენ წილისყრით. ატიკაში 10 ა. იყო: 5 ათენისა და 5 პირეოსისათვის.

**აგოსტი** (Agosti) ექტორ (დ. 20. VIII. 1911, ბუენოს-აირესი), არგენტინელი ფილოსოფოსი და ლიტერატურათმცოდნე. არგენტინის კომპარტიის წევრი. მისი შრომები „ინხენიეროსი, ახალგაზრდობის დამრიგებელი" (1945), „ეჩევერია" (1951), „რეალიზმის დასაცავად" (1945), „ერი და კულტურა" (1959) და სხვ. მარქსისტული ესთეტიკისა და სოციალ. რეალიზმის პრინციპების პროპაგანდას ემსახურება. საინტერესოა მისი ავტობიოგრ. ნარკვევთა კრებული „პატიმარი" (1938), გამოკვლევები ფრანგ. ლიტ-რის ისტორიიდან და ზოგადთეორ. შრომები ეროვნ. კულტ. საკითხებზე.

*თხზ.*: Возрожденный Тантал, М., 1969; Нация и культура, М., 1963.

**აგრა** (Agra), ქალაქი ჩრდ. ინდოეთში, უტარ-პრადეშის შტატში, მდ. ჯამნის (განგის შენაკადი) ნაპირებზე. 638 ათ. მცხ. (1971). სატრანსპ. კვანძი, შინამრეწვ. ცენტრი. ტყავ-ფეხსაცმლისა და საფეიქრო მრეწვ., ქსოვილებისა და მხატვრულ ნაკეთობათა (მარმარილოსა და ლითონის) წარმოება, უნ-ტი. ა. დაარსდა 1504 მდ. ჯამნის მარცხ. ნაპირზე (ციხესიმაგრე



ითიმად-უდ-დაულის აკლდამა.

აგებული უნდა იყოს XV ს-ში). 1526 ა. დაიპყრო *ბაბურმა* და დედაქალაქად გამოაცხადა. 1566 *აქბარმა* მდ. ჯამნის მარჯვ. ნაპირზე ააგო ციხესიმაგრე, ა. *დიდ მოგოლთა* მთავარი რეზიდენცია გახდა. 1803 დაიპყრეს ინგლ. კოლონიზატორებმა. 1857 ა. ინდ. დიდი სახ. აჯანყების ერთ-ერთი ცენტრი იყო. ა. მდიდარია მოგოლთა არქიტ. შესანიშნავი ძეგლებით, რ-თა უმეტესობა XVI—XVII სს. განეკუთვნება. აღსანიშნავია ციხესიმაგრე (გვიანდ. სახელწ. — „აგრა-ფორტი", 1564—74); ამ ანსამბლში შედის სასახლე ჯაჰანგირი-მაჰალი (1570), „მარგალიტის მეჩეთი" (თეთრი მარმარილო, 1646—53), დარბაზები — დივანი-ამი (დაწყებულია 1627) და დივანი-ქპასი (1637); მავზოლეუმი *თაჯ-მაჰალი* (1630—52), ითიმად-უდ-დაულის აკლდამა (თეთრი მარმარილო, 1622—28). ა-ის მახლობლადაა აქბარის მავზოლეუმი (1612—13).

**აგრავაცია** (ლათ. aggravatio — გაუარესება, დამძიმება, გამძაფრება), ავადმყოფის მიერ ავადმყოფური მდგომარეობის ან დაავადების ცალკეული სიმპტომის გაზვიადება. ა. შეიძლება იყოს ქვეცნობიერი (რაც მეტ-ნაკლებად დამახასიათებელია ავადმყოფისათვის), შეგნებული, გამიზნული (იხ. *სიმულაცია*) და პათოლოგიური (ისტერიის, *იატროგენიის*, რეაქც. ფსიქოზისა და ფსიქოპათიის დროს).

**აგრაი,** სოფელი მესტიის რ-ნში (კალის სოფსაბჭო), მდ-ების ადიშისჭალისა და ენგურის წყალგამყოფი ჩხუტნერის ქედის სამხრ. კალთაზე, ენგურის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 1800 *მ*, მესტიიდან 32 *კმ*. კალის კოლ-ბა (მეცხოველეობა, მემინდვრეობა). საშ. სკოლა სოფ. კალაში (5 *კმ*).

**აგრამატიზმი** (ბერძნ. agrammatos — უწიგნური, უსწავლელი; დაუწერელი), ენამოშლილობის სახე, რ-იც გამოიხატება მეტყვ. (როგორც ზეპირი, ისე წერითი) გრამატ. სტრუქტურის დარღვევით. ა-თვის დამახასიათებელია წინადადებაში სიტყვების გამოტოვება, მათი შეუსაბამო განლაგება, შეუთანხმებლობა, რთული წინადადების კონსტრუქციაში გაურკვევლობა და სხვ. მაგ., დევს მაგიდა წიგნი (წიგნი დევს მაგიდაზე). ა-ის მიზეზებია თავის ტვინის სამეტყვ. ზონების განუვითარებლობა (იხ. *ალალია*) ან დაზიანება (იხ. *აფაზია*), გონებაჩლუნგობა, სმენის დაქვეითება. ა-ის შემთხვევაში აუცილებელია მივმართოთ ლოგოპედს.

**აგრანულოციტები** (ბერძნ. a — უარყ. ნაწ., ლათ. granulum — მარცვალი და ბერძნ. kytos—უჯრედი), უმარცვლო ლევკოციტები, ადამიანისა და ცხოველების სისხლის თეთრი უჯრედები (*ლევკოციტები*), რ-თა ციტოპლაზმა არ შეიცავს მარცვლებს (გრანულებს). უხერხემლო ცხოველების უმრავლესობის სისხლში ერთი სახის ა. გვხვდება, ხერხემლიანთა და ადამიანის სისხლში კი ორი სახისა: *ლიმფოციტები* და *მონოციტები*. შდრ. *გრანულოციტები*.

**აგრანულოციტოზი,** აგრანულოციტური ანგინა, სისხლში მარცვლოვანი ლევკოციტების (*გრანულოციტების*) მკვეთრი შემცირება ან სრული გაქრობა. ა. შეიძლება განვითარდეს ავიტამინოზისა და ინფექციურ დაავადებათა დროს, ძვლის ტვინზე ქიმ. ნივთიერებების (ბენზოლი) ან მაიონიზებელი გამოსხივების უშუალო მოქმედებისას, აგრეთვე სულფანილამიდური პრეპარატების, ანტიბიოტიკების, ამიდოპირინისა და სხვ. წამლეულის ჭარბად მიღების შედეგად. იწყება მწვავედ, ახასიათებს შემცივნება, მაღალი სიცხე, გულისრევა, პირღებინება, ჩნდება წყლულები ღრძილებზე, პირის ღრუს, ნუშურებისა და ხახის ლორწოვან გარსზე. სისხლში მცირდება ნეიტროფილების რაოდენობა. მკურნალობის მიზანია ძვლის ტვინის სისხლის წარმომქმნელი ფუნქციის — ჰემოპოეზის — გაძლიერება. ავადმყოფს ენიშნება სისხლის გადასხმა, *ჰორმონოთერაპია*, $B_2$, $B_6$, $B_{12}$ ჯგუფის ვიტამინები, წყლულების ადგილ. მკურნალობა და სხვ. განსაკუთრებით მძიმე შემთხვევაში საჭიროა ძვლის ტვინის გადანერგვა.

**აგრარული** (ლათ. agrarius — მიწისა, მინდვრისა), 1. მიწათმოქმედებასთან, მიწათმფლობელობასთან დაკავშირებული, რაც მიწათმფლობელობას, მიწათსარგებლობას ეხება (მაგ., ა. კრიზისი, ა. რეფორმა, ა. საკითხი); 2. აღნიშნავს ქვეყნის (ოლქის, რ-ნის) ეკონომიკაში სოფ. მეურნ. გაბატონებულ მდგომარეობას მრეწველობასთან შედარებით (ა. ქვეყანა, ა. რ-ნი და ა. შ.).

**აგრარული კანონმდებლობა,** საადგილმამულო ურთიერთობათა, სახელდობრ, მიწის საკუთრების, მიწით სარგებლობის თუ საერთოდ მიწათმოწყობის საკითხების მომწესრიგებელი კანონები. ა. კ-ს მიეკუთვნება სხვადასხვა ისტ. ხანაში გამოცემული მიწის კანონები. მაგ., გრაკქუსების კანონები ძველ რომში, ინგლისისა და საფრანგეთის ბურჟ. რევ. მიწის კანონები და სხვ. ბურჟ. სახელმწიფოს ა. კ-ის მოქმედების სფეროში, მიწის საკუთრე-

ბასთან დაკავშირებულ ურთიერთობებს გარდა, შედის სას.-სამ. წარმოების სხვა ურთიერთობებიც. სსრკ-ში აგრ. საკითხებს აწესრიგებს მიწის სამართალი, საკოლმეურნეო სამართალი, აგრეთვე სამოქალაქო და ადმ. სამართალი.

*ლიტ*.: Дембо Л. И., Очерки современного аграрного законодательства капиталистических стран, М., 1962.

**აგრარული კრიზისი,** ჭარბწარმოების ეკონ. კრიზისი კაპიტალისტურ სოფ. მეურნეობაში. ა. კ-ის დროს სწრაფად იზრდება სოფ. მეურნ. პროდუქციის გაუსაღებელი მარაგი, მკვეთრად ეცემა ფასები, ნადგურდება პროდუქციის ის ნაწილი, რ-ზეც მოთხოვნილება აღარ არის, მცირდება ფერმერთა წმინდა შემოსავალი, ძლიერდება სოფ. მეურნ. წვრილი და საშ. მწარმოებლების გაღატაკებისა და ექსპროპრიაციის პროცესი, უარესდება სოფ. მეურნ. მუშათა მდგომარეობა, იზრდება ფარული უმუშევრობა სოფლად. ა. კ-ის საფუძველი, ისე როგორც სამრეწვ. კრიზისისა, არის კაპიტალიზმის ძირითადი წინააღმდეგობა — წინააღმდეგობა წარმოების საზ. ხასიათსა და მითვისების კერძო ფორმას შორის. კაპიტალ. სასაქონლო ურთიერთობანი სოფ. მეურნეობასაც მოიცავს, ამიტომ კაპიტალ. აღწარმოების კანონები აქაც მოქმედებს, რის გამოც ჭარბწარმოების საერთო-ეკონ. კრიზისი პირდაპირ ვრცელდება სოფ. მეურნეობაზე. ამდენად, ა. კ. ჭარბწარმოების საერთო ეკონ. კრიზისის ნაწილია. ა. კ. თავის მხრივ მოქმედებს კაპიტალ. სამრეწვ. ციკლზე, რაც კიდევ უფრო ამწვავებს და ახანგრძლივებს კრიზისს. ა. კ. საერთო-ეკონ. კრიზისთან ერთად წარმოიქმნება, მაგრამ მისგან განსხვავებით არარეგულარული პერიოდულობითა და ხანგრძლივობით ხასიათდება (გრძელდება ათეული წლობით). ჭარბწარმოების საერთო-ეკონ. კრიზისთან შედარებით ა. კ-ის თავისებურებანი განისაზღვრება კაპიტალ. სას.-სამ. წარმოების სპეციფიკით, მეტადრე მიწაზე კერძო საკუთრების მონოპოლიით. ეს უკანასკნელი განაპირობებს *მიწის რენტის* გადახდას, რაც აისახება მიწის ფასში, საიჯარო ქირაში, იპოთეკური პროცენტის (სარგებლის) ზომაში. ა. კ-ის დროს თავს იჩენს კონფლიქტი სოფ. მეურნ. საქონლის ღირებულების და ფასების ახალ დონესა და ძველ რენტულ ურთიერთობებს შორის. ეს კონფლიქტი დიდხანს გრძელდება. სოფ. მეურნ. პროდუქტთა ფასების მკვეთრი დაცემის პირობებში ქრება რენტის გადახდის ჩვეულებრივი წყარო (დამატებითი მოგება), მაგრამ მოიჯარე კაპიტალისტი იძულებულია მიწის მესაკუთრეს ძველებურად გადაუხადოს რენტა. ამას იგი ახერხებს სოფ. მეურნ. მუშათა ხელფასის შემცირების, საშ. მოგებისა და ხშირად *ავანსირებული კაპიტალის* აუნაზღაურებელი მოხმარებული ნაწილის ხარჯზე. ეს მნიშვნელოვნად ანელებს სოფ. მეურნ. ძირითადი კაპიტალის განახლებას, იწვევს კლასობრივ წინააღმდეგობათა გამწვავებას, აღწარმოების პირობების დარღვევას და კარგა ხნით აფერხებს სოფ. მეურნ. გამოსვლას კრიზისიდან. ა. კ-ს ახანგრძლივებს არა მარტო რენტული ურთიერთობანი, არამედ სას.-სამ. წარმოების სხვა თავისებურებანიც — სოფ. მეურნეობაზე ბუნებრივი პირობების ზემოქმედება, ფიქსირებული გადასახადების დიდი წილი, მსხვილი სას.-სამ. საწარმოები (რ-თა წარმოების ხარჯები დაბალია და რ-ებიც ფასების მკვეთრი შემცირების პირობებშიც კი ყიდიან თავიანთ პროდუქციას მოგებით), წვრილ ფერმერთა მრავალრიცხოვანი მასა, რ-საც წარმოების შემცირება არ შეუძლია. ამდენად, მრეწველობისაგან განსხვავებით, სოფ. მეურნეობაში პროდუქციის მოცულობა თანდათან მცირდება, ზოგჯერ კი საერთოდ არ იკლებს. იმპერიალიზმის ეპოქაში ა. კ-ს კიდევ უფრო ამწვავებს ქალაქის მსხვილი კაპიტალისა და ბურჟ. სახელმწ. მიერ სოფ. მეურნ. პროდუქციის მწარმოებელთა ექსპლუატაციის სხვადასხვაგვარი ფორმა (ფასები, კრედიტი, გადასახადები და ა. შ.). *სახელმწიფო-მონოპოლისტური კაპიტალიზმის* ეპოქაში ა. კ-ის გამოვლენის ერთ-ერთი ფორმაა ბურჟ. სახელმწიფოს მიერ გატარებული ანტიკრიზისული ღონისძიებები, რ-ებიც ითვალისწინებს სოფ. მეურნ. პროდუქტების წარმოების შეზღუდვას და ფასების განსაზღვრული დონის შენარჩუნებას. 1948 დაიწყო ახალი ხანგრძლივი ა. კ. აშშ-ში. ამასთან დაკავშირებით განაახლეს აგრარული კანონმდებლობა, რ-იც გულისხმობდა ნათესი ფართობების შემცირებას და სოფ. მეურნ. პროდუქტებზე ფასების წინანდელი დონის შენარჩუნებას. ამის მიუხედავად, მსხვილი მეურნეობები მთავრობის მიერ გამოყოფილ საშუალებებს სოფ. მეურნ. ინტენსიფიკაციისათვის იყენებდნენ. მაგ., აშშ-ში 1950-იდან 1965-მდე ნათესი ფართობების 11%-ით შემცირებისას საშუალო მოსავლიანობა 1 ჰა-ზე 46%-ით გაიზარდა. ამიტომ ნაჭარბი საქონელი მაინც გროვდებოდა. მაგ., მარცვლეულის გარდამავალი მარაგი მარცვლეულის მწარმოებელ და ექსპორტიორ 4 უდიდეს ქვეყანაში (აშშ, კანადა, ავსტრალია, არგენტინა) 1947—1961 წწ. 5,9 მლნ. ტ-იდან 56,4 მლნ. ტ-მდე გაიზარდა და მხოლოდ 1966 ა. კ-ის შემსუბუქების შემდეგ რამდენადმე შემცირდა (30,9 მლნ. ტ). ფერმერების წმინდა შემოსავალი 1947—65 წწ. 17,8 მლრდ-იდან 14,2 მლრდ. დოლარამდე შემცირდა, ამასთან ორჯერ გაიზარდა ფერმერთა იპოთეკური დავალიანება. ფერმერთა საკუთრების ექსპროპრიაციამ და წვრილი ფერმერებისა და მოიჯარეების მიწებიდან აყრამ გრანდიოზულ მასშტაბებს მიაღწია. მარტო 1954—64 აშშ-ში ფერმების რიცხვი 1626 ათასით შემცირდა. *სოფლის მეურნეობის სახელმწიფო-მონოპოლისტური რეგულირება* ხელს უწყობს სას.-სამ. წარმოების კონცენტრაციას მშრომელ ფერმერთა და გლეხთა გაჩანაგებისა და პროლეტარიზაციის ხარჯზე. ომის შემდგომი ა. კ-ის ნიშნებია: მრეწვ. პროდუქციის ფასებთან სოფ. მეურნ. პროდუქციის ფასების შეფარდებითი შემცირება (მაგ., 1947 წლიდან 1965 წ-მდე სოფ. მეურნ. პროდუქციის ფასების ინდექსი 1910—14 წწ-თან შედარებით, როცა ეს ფასები პირობითად 100-ს უდრის, 276-იდან 246-მდე შემცირდა; მრეწვ. პროდუქციისა კი იმავე პერიოდში 240-იდან 320-მდე გაიზარდა), სოფ. მეურნ. პროდუქტების გაუსაღებელი მარაგის ზრდა, მშრომელ ფერმერთა და გლეხთა წმინდა შემოსავლის შემცირება. ტექ. რევოლუცია სას.-სამ. წარმოებაში მშრომელთა დაბალი სყიდვითი უნარიანობის პირობებში წარმოშობს ხანგრძლივი შეფარდებითი ჭარბწარმოების ტენდენციას. ამასთან ჭარბწარმოების კრიზისი, რ-მაც მსოფლიო ბაზარი მოიცვა, მძიმე ტვირთად აწვება სუსტად განვითარებული ქვეყნების მშრომელებს. ეს ქვეყნები, რ-ებიც უმთავრესად ერთი რომელიმე კულტურის წარმოებასა და ექსპორტს მისდევენ, ამ კულტურაზე საექსპორტო ფასების მკვეთრად დაცემის პირობებშიც კი იძულებული არიან თავისი პროდუქტი საგარეო ბაზარზე გაიტანონ და გაყიდონ. მაგ., 1 ტ ყავის ფასი მსოფლიო ბაზარზე 1951—66 წწ. 1075-იდან 734 დოლარამდე დაეცა, კაკაოსი, შესაბამისად, 711-იდან 440 დოლარამდე, ბამბისა — 1169-იდან 601-მდე და ა. შ. ამასთან მრავალ სუსტად განვითარებულ და განვითარებად ქვეყნებში შეინიშნება კვების ძირითადი პროდუქტების დეფიციტი და მწვავედ დგას სურსათის საკითხი. კაპიტალიზმის პირობებში ამ წინააღმდეგობის გადაჭრა შეუძლებელია (იხ. აგრეთვე *ეკონომიკური კრიზისები*).

*ლიტ*.: მარქსი კ., კაპიტალი, ტ. 3, ნაწ. 2, განყ. 6, თბ., 1959; მისივე, ზედმეტი ღირებულების თეორიები («კაპიტალის» IV ტომი), ნაწ. 2, თბ., 1968 ლენინი ვ. ი., კაპიტალიზმი სოფლის მეურნეობაში, თხზ., გამოც. მე-4, ტ 4; მისივე, სოციალ-დემოკრატიის აგრარული პროგრამა რუსეთის 1905—1907 წლების პირველ რევოლუციაში, იქვე, ტ. 13; Любошиц Л. И., Вопросы марксистско-ленинской теории аграрных кризисов, М., 1949, Мартынов В. А., Послевоенный аграрный кризис, წგნ.: Современные циклы и кризисы, М., 1967.

*ი. ბალანჩივაძე.*

**აგრარული პროგრამა ბოლშევიზმისა,** კომუნისტური პარტიის საერთო პროგრამის ნაწილი, რ-იც განსაზღვრავდა პარტიის მიზნებსა და ამოცანებს აგრ საკითხში. «აგრარულ პროგრამად ჩვენ ვგულისხმობთ, — წერდა ვ. ი. ლენინი, — აგრარულ საკითხში, ე. ი. სოფლის მეურნეობის მიმართ, სოფლის მოსახლეობის სხვადასხვა კლასის, ფენისა და ჯგუფის მიმართ სოციალ-დემოკრატიული პოლიტიკის სახელმძღვანელო საწყისების განსაზღვრას. ისეთ „გლეხურ" ქვეყანაში, როგორიც რუსეთია, სოციალისტების აგრარული პროგრამა ბუნებრივად წარმოადგენს, თუ მხოლოდ და მხოლოდ არა, უმთავრესად „გლეხურ პროგრამას", პროგრამას, რომელიც განსაზღვრავს გლეხთა საკითხთან დამოკიდებულებას» (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 6, გვ. 123). ა. პ. ბ. გამომდინარეობდა პროლეტარიატის კლასობრივი ბრძოლის ინტერესებიდან, იცვლებოდა და ვითარდებოდა სხვადასხვა ისტ. ეტაპის შესაბამისად. ბოლშევიკების აგრ. პროგრამას საფუძველი ჩაუყარა ვ. ი. ლენინმა ნაშრომში «რანი არიან „ხალხის მეგობრები" და როგორ ომობენ ისინი სოციალ-დემოკრატების წინააღმდეგ» (1894). რუს მარქსისტთაგან ლენინმა პირველმა წამოაყენა დებულება ბურჟ.-დემოკრ. რევოლუციაში პროლეტარიატის ჰეგემონიის შესახებ, მასვე ეკუთვნის იდეა მუშათა კლასისა და გლეხობის რევ. კავშირისა, როგორც რუსეთში რევ. გამარჯვების მთავარი პირობისა. პარტიის პროგრამა, რ-იც *რსდმპ II ყრილობამ* (1903) მიიღო, სოფლად ბატონყმობის ნაშთების აღმოფხვრისა და კლასობრივი ბრძოლის თავისუფალი განვითარების მიზნით გლეხებისათვის „ჩამონაჭრების" დაბრუნებას მოითხოვდა. ვ. ი. ლენინის წინადადებით პროგრამაში, კერძოდ, შეტანილ იქნა მოთხოვნა, რომ კავკასიაში გლეხებისათვის საკუთრებად გადაეცათ ის მიწა, რ-ითაც ისინი სარგებლობენ როგორც დროებით ვალდებულნი, ხიზნები და სხვ. *რსდმპ III ყრილობას* (1905) საგანგებოდ არ განუხილავს აგრ. პროგრამა, მაგრამ მიიღო რეზოლუცია „გლეხთა მოძრაობისადმი დამოკიდებულების შესახებ", რითაც მხარს უჭერდა გლეხობის ყველა რევ. ღონისძიებას და მოუწოდებდა მათ შეექმნათ გლეხთა რევ. კომიტეტები. *რსდმპ I კონფერენციამ* (ტამერფორსი, 1905) მიიღო ლენინის მიერ წარდგენილი რეზოლუცია, რ-იც მოითხოვდა პარტიის პროგრამაში მუხლები „ჩამონაჭრების" დაბრუნებისა და გამოსასყიდ გადასახდელთა შესახებ შეეცვლილიყო მთელი სახელმწიფო, საეკლესიო, სამონასტრო, საუფლისწულო, საკაბინეტო და კერძომფლობელური მიწების კონფისკაციის მოთხოვნით. *რსდმპ IV (გამაერთიანებელი) ყრილობისათვის* (1906) ლენინმა შეიმუშავა აგრ. პროგრამის ახალი პროექტი, რ-იც რევ. აჯანყებათა ეპოქაში საკმარისად არ მიიჩნევდა მიწის კონფისკაციას და მოითხოვდა მთელი მიწის სახელმწ. საკუთრებაში გადაცემას, ე. ი. *მიწის ნაციონალიზაციას*. მაგრამ ყრილობაზე უმრავლესობა მენ-

შევიკები იყვნენ და მათ მოახერხეს გაეტანათ *მიწის მუნიციპალიზაციის* თავიანთი პროგრამა. ლენინმა შემდგომ ნაშრომებში ღრმად გააანალიზა მიწის მუნიციპალიზაციის პროგრამა და დაასაბუთა მისი თეორ. და ეკონ. უსაფუძვლობა, გვიჩვენა ისიც, თუ რა პოლიტ. ზიანი შეეძლო მოეტანა მას. 1917 თებერვლის ბურჟ.-დემოკრ. რევ. შემდეგ სოციალ. რევ. მომზადებისა და განხორციელების პერიოდში ბოლშევიკების აგრ. პროგრამის პირველი მონახაზები ლენინმა *აპრილის თეზისებში* მოგვცა. *რსდმპ(ბ) სრულიად რუსეთის VII (აპრილის) კონფერენციის* (1917) რეზოლუცია ითვალისწინებდა მემამულეთა, სახაზინო და სხვა მიწების კონფისკაციას, მთელი მიწის ნაციონალიზაციას და მის გადაცემას მოჯამაგირეთა და გლეხთა დეპუტატების საბჭოების განკარგულებაში. ამ ეტაპზე მიწის ნაციონალიზაციის მოთხოვნა ნიშნავდა ბურჟ.-დემოკრ. რევ. ბოლომდე მიყვანას და სოციალ. რევოლუციისათვის გზის გაკაფვას. ოქტ. სოციალ. რევ. მეორე დღესვე სრულიად რუსეთის საბჭოების II ყრილობის 1917 წ. 26 ოქტ. *დეკრეტით მიწის შესახებ* გამოცხადდა მთელი მიწის ნაციონალიზაცია. გლეხობამ უსასყიდლოდ მიიღო 150 მლნ. დესეტინაზე მეტი მემამულეთა, საეკლ. და სხვ. მიწა. სოციალ. რევ. გამარჯვების შემდეგ ბოლშევიკების აგრ. პროგრამას საფუძვლად დაედო სოფ. მეურნ. სოციალისტურად გარდაქმნის ამოცანა. *რკპ(ბ) VIII ყრილობის* (1919) მიერ მიღებული პარტიის პროგრამა მიზნად ისახავდა მსხვილი სოციალ. მიწათმოქმედების შექმნას, საბჭ. მეურნეობების ჩამოყალიბებას, სას.-სამ. კომუნებისა და მიწათმოქმედთა ნებაყოფლობითი კავშირებისათვის მხარდაჭერას და ა. შ. *ლენინის კოოპერაციული გეგმის* თანამიმდევრული განხორციელების შედეგად გაიმარჯვა საკოლმეურნეო წყობილებამ (იხ. *სოფლის მეურნეობის კოლექტივიზაცია*). საბჭ. მეურნეობა და კოლ-ბა სოციალ. სოფ. მეურნ. ძირითად ფორმად იქცა. სკკპ XXII ყრილობაზე (1961) მიღებულმა პარტიის პროგრამამ განსაზღვრა კომუნიზმის მშენებლობის პერიოდში საბჭ. სოფ. მეურნ. და სოფლად საზ. ურთიერთობათა განვითარების გზები. აგრ. პროგრამის ლენინურ პრინციპებს მსოფლიო ისტ. მნიშვნელობა აქვს, ეს პრინციპები ცალკეული ქვეყნების სოც.-ეკონ. და პოლიტ. თავისებურებათა გათვალისწინებით საფუძვლად დაედო კომუნისტური და მუშათა პარტიების აგრ. პროგრამებს (იხ. აგრეთვე *აგრარული საკითხი*).

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი, კოოპერაციის შესახებ, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 33; მ ი ს ი ვ ე, მოხსენებები პარტიული პროგრამის შესახებ და სოფლად მუშაობის შესახებ [რკპ(ბ) VIII ყრილობა, 1919 წ. 18—23 მარტი], იქვე, ტ. 29; მ ი ს ი ვ ე, პროლეტარიატის ამოცანები ჩვენს რევოლუციაში, იქვე, ტ. 24; მ ი ს ი ვ ე, რუსეთის სოციალ-დემოკრატიის აგრარული პროგრამა, იქვე, ტ. 6; მ ი ს ი ვ ე, სიტყვები აგრარული პროგრამის განხილვის დროს [რსდმპ II ყრილობა, 1903 წ. 17 (30) ივლ. — 10(23) აგვ.], იქვე, ტ. 6; მ ი ს ი ვ ე სოციალ-დემოკრატიის აგრარული პროგრამა რუსეთის 1905—1907 წლების პირველ რევოლუციაში, იქვე, ტ. 13; მ ი ს ი ვ ე, სოციალ-დემოკრატიული პარტიის პროგრამის პროექტი და განმარტება, იქვე, ტ. 2; მ ი ს ი ვ ე, ჩვენი აგრარული პროგრამის შესახებ (წერილი III ყრილობას), იქვე, ტ. 8; მ ი ს ი ვ ე, ჩვენი პარტიის პროგრამის პროექტი, იქვე, ტ. 4; სკკპ ყრილობების, კონფერენციების და ცენტრალური კომიტეტის პლენუმების რეზოლუციებსა და გადაწყვეტილებებში, გამოც. მე-7, ნაწ. 1—4, თბ., 1954—1962; მ ი რ ც ხ უ ლ ა ვ ა ი., აგრარულ-გლეხური საკითხი საქართველოში 1900—1917 წწ., [ნაკვ.] 1, თბ., 1964; მ ი ს ი ვ ე, ოქტომბრის რევოლუცია და აგრარულ-გლეხური საკითხი საქართველოში 1917—1921 წწ., [ნაკვ.] 2, თბ., 1965; Т р а п е з н и к о в С. П., Ленинизм и аграрно-крестьянский вопрос, т. 1—2, М., 1967.

**აგრარული რეფორმები,** მიწათმფლობელობისა და მიწათსარგებლობის სისტემის გარდაქმნა. ა. რ-ის აუცილებლობასა და ხასიათს განაპირობებს ქვეყნის ეკონ. და პოლიტ. განვითარების მოთხოვნები, მიწისათვის გლეხთა შძლავრი მოძრაობა, ქვეყნის სოც.-ეკონ. პირობების ერთობლიობა, კლასობრივ ძალთა თანაფარდობა, სახელმწ. ძალაუფლების ფორმა და ა. შ. დას. ევროპის ზოგ ქვეყანაში ა. რ. განხორციელდა XVII—XIX სს. ბურჟ. რევოლუციების პერიოდში. ამ რევოლუციებმა ზოგან (ინგლ., საფრ.) მთლიანად მოსპო ფეოდ. ურთიერთობათა გადმონაშთები და გზა გაუხსნა სოფ. მეურნ. კაპიტალისტურ განვითარებას, ზოგან კი ასეთი გადმონაშთების ლიკვიდაციისათვის აუცილებელი გახდა ა. რ-ის გატარება თვით კაპიტალიზმის განვითარების პროცესში. ალმ. და ცენტრ. ევრ. ბევრ ქვეყანაში ა. რ. განხორციელდა „ზემოდან", გაბატონებული კლასების ინტერესების შესაბამისად, მაგ., 1807—11 რეფორმა პრუსიაში, 1864 რეფორმა რუმინეთში, 1861 საგლეხო რეფორმა რუსეთში (დაწვრილებით იხ. *საგლეხო რეფორმა 1861*); სტოლიპინის აგრ. რეფორმა (1906—16) რუსეთში. ანალოგიური პრინციპით გატარდა 1864 საგლეხო რეფორმა საქართველოში. ა. რ., რ-იც გატარდა მეფის რუსეთში გლეხთა რევ. გამოსვლების შედეგად, აგრეთვე I მსოფლიო ომის შემდეგ ცენტრ. და სამხრ.-ალმ. ევრ. ზოგ ქვეყანაში გატარებულ ანალოგიურ რეფორმებს არ გამოუწვევია აგრ. წყობილების არსებითი შეცვლა. მათ მხოლოდ რამდენადმე შეზღუდეს მემამულური მიწათმფლობელობა და ხელი შეუწყვეს მდიდარი გლეხური მეურნ. განვითარებას. ამასთან მიწა ძვირად ფასობდა და გლეხობის ძირითად მასას არ შეეძლო მისი შეძენა. სტოლიპინის ა. რ. ასევე ხელს უწყობდა კაპიტალიზმის განვითარებას მიწათმოქმედებაში. იგი მიზნად ისახავდა გლეხობის თემური მიწათმფლობელობის ლიკვიდაციას, კულაკური მეურნ., როგორც თვითმპყრობელობის სოც. დასაყრდენის განმტკიცებას, ფეოდ. ლატიფუნდიების შენარჩუნებას.

ს ა ქ ა რ თ ვ ე ლ ო შ ი 1864 რეფორმამ გლეხს მიანიჭა პირადი თავისუფლება და უფლება მისცა გამოესყიდა თავისივე დამუშავებული მიწის ნაკვეთი. რეფორმა ბურჟ. ხასიათისა იყო და გზას უხსნიდა კაპიტალიზმის განვითარებას საქართვ. სოფ. მეურნეობაში.

აგრ. საკითხი რუსეთში ყველაზე თანამიმდევრულად და სრულად გადაწყვიტა დიდმა ოქტ. სოციალ. რევოლუციამ. 1917 წ. 26 ოქტ. (8 ნოემბ.) სრულიად რუსეთის საბჭოების II ყრილობამ მიიღო *დეკრეტი მიწის შესახებ,* რ-ითაც გაუქმდა მიწის მემამულური საკუთრება და იგი საყოველთაო სახ. საკუთრებად გამოცხადდა. მიწათსარგებლობის სისტემა განსაზღვრა სრულიად რუსეთის ცაკმა 1918 წ. 9 თებ. დეკრეტით „მიწის სოციალიზაციის შესახებ".

II მსოფლიო ომის შემდეგ ევრ. და აზიის ზოგ ქვეყანაში სახ.-დემოკრ. რევოლუციების გამარჯვება ა. რ-ის განხორციელების მნიშვნელოვანი წინაპირობა გახდა. ამ ქვეყნების მშრომელი გლეხობის ინტერესების შესაბამისად გატარებულმა ა. რ-მა, რ-თაც აგრ. რევოლუციების ხასიათი ჰქონდა, მტკიცე ეკონ. საფუძველი ჩაუყარა მუშათა კლასისა და გლეხობის კავშირს. მსოფლიო სოციალ. სისტემის ქვეყნებში აგრარული საკითხის გადაწყვეტის განმსაზღვრელი პირობა იყო სახ. ხელისუფლების დამყარება მუშათა კლასის ხელმძღვანელობით.

კონკრ. სოც.-ეკონ. და ისტ. თავისებურებების გამო სოციალ. ქვეყნებში ა. რ. სხვადასხვა მეთოდითა და სხვადასხვა ვადებში გატარდა. უნგრეთში, რუმინეთში, პოლონეთში, ჩეხოსლოვაკიასა და ალმ. გერმანიაში გაბატონებული იყო მიწის ფეოდ. და ბურჟ.-მემამულური ტიპის მსხვილი კერძო საკუთრება. ბულგარეთში ჭარბობდა გლეხური მიწათმფლობელობა, კუბაში, კორეასა და ვიეტნამში კი — ფეოდ.-მემამულური მიწათმფლობელობა. ჩინეთში მიწის ძირითადი ნაწილი ეკუთვნოდა ფეოდალ მემამულეებს და გლეხობის ზედაფენას, რ-იც ფეოდ. და ვაჭრულ-მევახშური მეთოდებით ექსპლუატაციას უწევდა ღარიბ გლეხობას. ამ თავისებურებათა მიუხედავად, სოციალ. ქვეყნებში გატარებული ა. რ-ის ძირითადი შინაარსი იყო მსხვილი მემამულური მიწათმფლობელობის მოსპობა და მიწის გადაცემა იმათთვის, ვინც მას ამუშავებდა. ასეთმა ღონისძიებებმა პრინციპულად შეცვალა სოფლის კლასობრივი და სოც.-ეკონ. სტრუქტურა. მოისპო მემამულეთა კლასის არსებობის ეკონ. საფუძველი, გაიზარდა საშ. გლეხურ მეურნეობათა ხვედრითი წონა და ღარიბ მეურნეობათა მიწის ნაკვეთის საშ. ზომა. ამასთან ა. რ. არ შეხებია კულაკურ მეურნეობათა ძირითად მასას. ევრ. სოციალ. ქვეყნებში კონფისკაცია პირველ ყოვლისა ეხებოდა ფაშისტური გერმ. ქვეშევრდომების, სამხ. დამნაშავეთა და გერმ. ოკუპანტთა სამსახურში მყოფ პირთა მიწას, ხოლო აზიის სოციალ. ქვეყნებში (კერძოდ, ვდრ-სა და კსდრ-ში) — ფრანგ და იაპ. კოლონიზატორთა კუთვნილ მიწას. მიწათმფლობელობის მეორე კატეგორიას, რ-საც გასხვისება ეხებოდა (ზოგიერთ ქვეყანაში გამოსყიდვით), განეკუთვნებოდა მეურნეობანი, რ-თაც ა. რ-ით დაკანონებულზე მეტი მიწა ჰქონდათ [მიწის მფლობელობის მაქსიმუმს ბულგარეთში 20 *ჰა* შეადგენდა, უნგრეთში — 57 *ჰა*, გდრ და პოლონეთში — 100 *ჰა*, რუმინეთსა და ჩეხოსლოვაკიაში — 50 *ჰა*, იუგოსლავიაში — 25—35 *ჰა* (1953-იდან 10 *ჰა*), კუბაში — 67 *ჰა*]. ჩინეთში ა. რ-ის თავისებურება ის იყო, რომ სოფლის მოსახლეობის ამა თუ იმ სოციალური ჯგუფისადმი მიკუთვნება (მემამულე, კულაკი, საშ. და ღარიბი გლეხი) მარტო მიწის ფართობით კი არ განისაზღვრებოდა, არამედ სოფლის მკვიდრთა საერთო კრების გადაწყვეტილებით.

სოციალ. ქვეყნების ა. რ. (მონღოლეთის სახ. რესპ. გარდა) არ ითვალისწინებდა მთელი მიწის ნაციონალიზაციას. სახელმწ. საკუთრებაში გადავიდა სას.-სამ. მიწის უმნიშვნელო ნაწილი, რ-ზეც მოეწყო სახელმწ. სას.-სამ. საწარმოები და ფერმები. სახელმწ. კუთვნილებად გამოცხადდა ტყის, წიაღისეულისა და წყლის უდიდესი ნაწილი, აგრეთვე მიწა, რ-ზეც განლაგებული იყო სამრეწვ. საწარმოები, ქალაქები, დასახლ. პუნქტები, სატრანსპორტო მაგისტრალები და სხვ. სოციალ. ქვეყნების უმრავლესობაში სას.-სამ. მიწის უდიდესი ნაწილი გლეხობას კერძო საკუთრებად გადაეცა. ბევრ სოციალ. ქვეყანაში გლეხს მიღებულ მიწაში განსაზღვრული თანხა უნდა გადაეხადა (ჩვეულებრივ, გადასახადი უმნიშვნელო იყო — გამოყოფილი ნაკვეთიდან მიღებული 1 ან 2 მოსავლის ღირებულება), გლეხობის უმრავლესობა საერთოდ გაათავისუფლეს მიწის გადასახადისაგან. თუ გავითვალისწინებთ სხვა შეღავათებსაც (სავალო ვალდებულებათა ჩამოწერა და სხვ.), გლეხობამ მიწა თითქმის უსასყიდლოდ მიიღო. ა. რ. გულისხმობდა კერძო მიწათმფლობელურ მეურნეობაში მიწის ნაკვეთის გარკვეული მინიმუმის დადგენას. ეს მინიმუმი იყო ბულგარეთში 5 *ჰა*, გდრ-ში — 5 *ჰა*, (თუ მიწა მწირი იყო — 10 *ჰა*), პოლონეთში—5 *ჰა*, ბაღ-ბოსტნებისათვის კი — 2 *ჰა*, უნგრეთში — 8,5 *ჰა*, ბაღ-ვენახებისათვის კი 1,7 *ჰა* და ა. შ. სოციალ. ქვეყნებში ა. რ-ის შედეგად გაიზარდა გლეხურ მეურ-

**აგრარული რეფორმები**

მიწის მფლობელობის მაქსიმუმი

(ჰექტრობით)

| | |
|---|---|
| ბულგარეთი | 20 |
| უნგრეთი | 57 |
| გდრ | 100 |
| პოლონეთი | 100 |
| რუმინეთი | 50 |
| ჩეხოსლოვაკია | 50 |
| იუგოსლავია | 25—35 (1953-იდან-10) |
| კუბა | 67 |

კერძო მიწათმფლობელურ მეურნეობაში მიწის ნაკვეთის მინიმუმი

(ჰექტრობით)

| | |
|---|---|
| ბულგარეთი | 5 |
| გდრ (მწირი მიწისა | 5 — 10) |
| პოლონეთი (ბაღ-ბოსტნებისათვის | 5 — 2) |
| უნგრეთი (ბაღ-ვენახებისათვის | 8,5 — 1,7) |

ნეობათა რიცხვი, გლეხობის მნიშვნელოვან ნაწილს მოემატა მიწის ფართობი. ბულგარეთში 128 ათასმა უმიწო და მცირემიწიანმა გლეხმა 140 ათ. ჰა მიწა მიიღო; უნგრეთში 642,3 ათასმა სას.-სამ. მუშამ, უმიწო და მცირემიწიანმა გლეხმა— 1,9 მლნ. ჰა; პოლონეთში მოჯამაგირეებსა და ღარიბ გლეხობას გადაეცა 7,3 მლნ-მდე ჰა; ჩეხოსლოვაკიაში 400 ათასმა უმიწაწყლო გლეხმა მიიღო 1,7 მლნ. ჰა-ზე მეტი; რუმინეთში გლეხებმა 1,6 მლნ. ჰა მიწა მიიღეს, შეიქმნა 400 ათ. ახალი მეურნეობა, ხოლო 500 ათასზე მეტმა მიწის მნიშვნელოვანი ფართობი მიიმატა. იუგოსლავიაში მიწა მიიღო გლეხთა 316,4 ათასმა ოჯახმა; ჩინეთში სოფლის ულარიბეს გლეხობას 47 მლნ-მდე ჰა მიწა გაუნაწილდა. კსდრ-ში დაახლ. 1 მლნ. ჰა სახნავი მიწა მიიღო 17 ათასმა სამოჯამაგირო, 443 ათასმა უმიწაწყლო, 270,5 ათასმა მცირემიწიანმა და 4 ათასმა სხვ. მეურნეობამ. ახლად შექმნილმა და ღარიბთა მეურნეობებმა მიწის გარდა სახელმწიფოსაგან მიიღეს მემამულეებისათვის ჩამორთმეული სას.-სამ. ინვენტარი, მუშა პირუტყვი და სხვა დახმარება. ა. რ-ის საფუძველზე განხორციელებულმა დემოკრ. გარდაქმნებმა გზა გაუხსნა სოციალიზმის მშენებლობას სოფლად. აგრ. საკითხის გადაჭრის მომდევნო ნაბიჯი იყო სოფლად სოციალ. წარმოებითი ურთიერთობების ჩამოყალიბება, სახელმწ. სამიწათმოქმედო მეურნეობებისა და გლეხთა საწარმოო კოოპერაციების შექმნა.

II მსოფლიო ომის შემდეგ ა. რ. განხორციელდა სხვადასხვა *განვითარებულ კაპიტალისტურ ქვეყანაშიც*. 1946—49 განსაკუთრებით რადიკალური ა. რ. გატარდა *იაპონიაში*, სადაც მემამულეთა კლასს მნიშვნელოვანი ადგილი ეჭირა საზ-ბის სოც.-პოლიტ. სტრუქტურაში. ომის შემდეგ შექმნილმა სოც.-ეკონ. სიტუაციამ აიძულა მთავრობა მემამულეებისაგან შეესყიდა მიწა და მცირემიწიანი გლეხებისათვის მიეყიდა. გლეხს მიწის გადასახადი უნდა შეეტანა 30 წლის განმავლობაში. ა. რ. გულისხმობდა მემამულური მიწათმფლობელობის სისტემის სრულ ლიკვიდაციას. ა. რ-ის შედეგად სოფლად გაუქმდა ფეოდ. ურთიერთობები, რამაც გზა გაუხსნა კაპიტალიზმის განვითარებას სოფ. მეურნეობაში, ხელი შეუწყო წარმოებისა და მიწის საკუთრების კონცენტრაციას კაპიტალ. საფუძველზე. მაგრამ საბოლოოდ მაინც ვერ იხსნა იაპ. გლეხობა გაჩანაგებისა და კაპიტალ. მონოპოლიების ჩაგვრისაგან. *იტალიაში* 1950 მიღებული კანონების საფუძველზე განხორციელებულმა ა. რ-მა საგრძნობლად შეარყია მიწის მსხვილი ლატიფუნდიური საკუთრება, მაგრამ ძალაში დატოვა მიწის მსხვილი კაპიტალ. საკუთრება. 1950—62 გლეხთა 113 ათასმა ოჯახმა შეისყიდა 1200 ათ. ჰა მიწა. ა. რ. გატარდა ძირითადად სახელმწ. - მონოპოლისტური და მსხვილი აგრ. კაპიტალის ინტერესების შესაბამისად. იტალ. გლეხებისათვის მიწის განაწილების პრობლემა ბოლომდე მაინც ვერ გადაწყდა. *გფრ-ში* ტარდება ა. რ., რ-ის მიზანია წვრილფერმერულ მეურნ. რიცხვის შემცირება და მათი მიწების გადაცემა მსხვილი მიწათმფლობელებისათვის. შეზღუდული ა. რ. განხორციელდა *საბერძნეთშიც* (1952). დას. ევრ. სხვა ქვეყნებსა და აშშ-ში ა. რ. არ განხორციელებულა. საფრ., ესპ., შვეციის, დან., ჰოლანდ. და სხვ. კაპიტალ. ქვეყნების მთავრობები ატარებენ „აგრარული სტრუქტურის მოდერნიზაციის“ ღონისძიებებს მიწის საკუთრების კონცენტრაციისა და რენტაბელური მეურნ. შექმნის გზით. ამ ღონისძიებათა მიზანია მიწათმოქმედებაში კაპიტალიზმის განვითარების დაჩქარება გლეხური, წვრილსაქონლური სექტორის ხარჯზე.

II მსოფლიო ომის შემდეგ ა. რ. გატარდა *განვითარებად ქვეყნებში*. დამოუკიდებლობის მოპოვების მომენტისათვის ამ ქვეყნების სოფ. მეურნში არსებობდა საკუთრების სამი ძირითადი ფორმა: 1. ფეოდალური, 2. პატრიარქალურ-გვაროვნული, 3. კოლონიური მიწათსაკუთრება. ეს ხელს უშლიდა კაპიტალიზმის განვითარებას მიწათმოქმედებაში. საკუთრების აღნიშნულ ფორმათა როლი და თანაფარდობა სხვადასხვა ქვეყნის აგრარულ სტრუქტურაში სხვადასხვანაირია, რაც გავლენას ახდენს ა. რ-ის ხასიათსა და გატარების მეთოდზე, თუმცა ამ რეფორმების არსი და მიზანი ერთია: ხელი შეუწყოს კაპიტალ. ურთიერთობათა განვითარებას სოფ. მეურნეობაში. ლათ. ამერ. ზოგ ქვეყანაში (ვენესუელა, გვატემალა, ბოლივია, კოლუმბია) 1950—60 გატარდა ბურჟ.-მემამულური ხასიათის ა. რ. ლატიფუნდიური მიწათსაკუთრების შესაზღუდავად. *მექსიკაში* კანონი ა. რ-ის შესახებ მიიღეს ჯერ კიდევ 1915, როდესაც ქვეყანაში რევ. სიტუაცია შეიქმნა. იგი ითვალისწინებდა ლატიფუნდიების ლიკვიდაციას და მიწის გადაცემას უმიწო და მცირემიწიანი გლეხებისათვის. მაგრამ ა. რ. ნელი ტემპით ტარდებოდა და თანდათანობით ისევ მიწის მსხვილ მესაკუთრეთა სასარგებლოდ წარიმართა. ამის შედეგად მათ ხელთ აღმოჩნდა მთელი მიწის დაახლოებით 75%. *ბოლივიაში* დეკრეტი ა. რ-ის თაობაზე 1953 აგვ. გამოვიდა. მისი მიზანი იყო ლატიფუნდიებისა და საიჯარო ურთიერთობათა ყველაზე ჩამორჩენილი ფორმების (შრომა-მიგება და ა. შ.) ლიკვიდაცია. 1964 ივლ. გამოსყიდვის წესით 5,6 მლნ. ჰა მიწა გაუნაწილეს 158 ათას გლეხურ ოჯახს. ამისდა მიუხედავად, მემამულეებს მაინც დარჩათ მიწის დიდი და საუკეთესო ნაკვეთები (28,5 მლნ. ჰა). *კოლუმბიაში* 1961 დეკ. კანონით ა. რ-ის შესახებ გლეხს შეუძლია თვითნებურად მიიტაცოს მემამულის მიწის ნაკვეთი. *გვატემალაში* კანონი ა. რ-ის შესახებ 1952 ივნ. მიიღეს, მაგრამ აშშ სამხ. ინტერვენციამ (1954) და შემდეგ სახელმწ. გადატრიალებამ შეაფერხა მისი გატარება და გამოიწვია „კონტრრეფორმა“ (1956 თებ. აგრ. დეკრეტი). *ვენესუელაში* კანონი ა. რ-ის შესახებ (1960 მარტი) შედარებით დემოკრატიული იყო და ითვალისწინებდა გლეხებისათვის მიწის უკომპენსაციოდ დარიგებას, მაგრამ გაბატონებულმა კლასებმა რეფორმა თავის სასარგებლოდ გაატარეს, გლეხებს ნაკლებად ნაყოფიერი მიწა ძვირად შეასყიდვინეს და მიწის ლატიფუნდიური საკუთრება შეინარჩუნეს. ანალოგიური გზით ხორციელდებოდა ა. რ. *ჩილეში* (1962 კანონი). ჩილეს რესპუბლიკის მთავრობა, რ-იც 1970 ჩაუდგა ხელისუფლებას სათავეში, ამუშავებდა ახალი ა. რ-ის პროექტს, რ-იც ითვალისწინებდა ჩილეს სოფლის მოსახლეობის ეკონ. და კულტურული ცხოვრების დონის მნიშვნელოვან ამაღლებას, მაგრამ 1973 სამხ.-ფაშისტური გადატრიალების შედეგად ჩილეს სახ. ერთიანობის მთავრობის ა. რ-ის პროექტის განხორციელება სამხ. ხუნტამ ჩაშალა. ამრიგად, ა. რ-მ ლათ. ამერ. ბევრ ქვეყანაში მხოლოდ ნაწილობრივ შეზღუდა ფეოდ. გადმონაშთები. შედარებით რადიკალური ხასიათი ჰქონდა ა. რ-ს აზიისა და ჩრდ. აფრიკის განვითარებად ქვეყნებში, სადაც თურქეთისა და ფილიპინების გარდა ფეოდ.-მემამულური მიწათმფლობელობა მნიშვნელოვნად შეიზღუდა. მიწის გადანაწილების შედეგად სოფლად გაბატონდა მიწის კერძო საკუთრებაზე დამყარებული წვრილი საქონლური წარმოება, ხოლო აღმ. იმ ქვეყნებში, სადაც ა. რ. არსებითად არ გატარებულა (ლიბია, საუდის არაბეთი, იემენი, ავღანეთი, ნეპალი, ლაოსი, კამბოჯა, ინდონეზიის „გარე პროვინციები“, ბირმის ავტონ. სახელმწიფოები), წინანდებურად ჭარბობს კაპიტალიზმამდელი და გარდამავალი ურთიერთობანი. მაროკოს, შრილანკასა და მალაიზიის სოფ. მეურნეობაში წამყვანია მსხვილი კაპიტალ. მიწათმოქმედება. მსგავსი მდგომარეობაა სუდანსა და ლიბანშიც. ზოგიერთი თავისებურების მიუხედავად ჩამოთვლილ ქვეყნებში ა. რ-ის შედეგად ფეოდ. აგრ. ურთიერთობები თანდათანობით იცვლება ბურჟუაზიულით. აგრ. ურთიერთობათა ასეთი ევოლუციის თავისებურება ისაა, რომ მემამულეთა კლასი არ ისპობა, მაგრამ მემამულეთა მიწის უდიდესი ნაწილი გლეხობის ხელში გადადის გამოსყიდვის გზით, ხოლო ფეოდ. მიწის მოიჯარეები წვრილ მესაკუთრეებად იქცევიან, რის შედეგადაც ვითარდება წვრილი საქონელწარმოება და ძლიერდება ბურჟ. ელემენტები სოფ. მეურნეობაში. *ინდოეთსა და პაკისტანში* ა. რ. შეეხო მხოლოდ მიწის უმსხვილეს მესაკუთრეებს, რ-თა მიწის გასხვისება მოხდა გამოსყიდვით, ხოლო წვრილ და საშ. მესაკუთრეთა პოზიციები კიდევ უფრო განმტკიცდა. *ინდონეზიაში* ა. რ-მა მიწის საკუთრების ორი ფორმა დააკანონა: სახელმწ. და კერძო. განისაზღვრა სამფლობელო მიწის ოდენობა და სხვ. ა. რ. 1966 უნდა დამთავრებულიყო, მაგრამ 1965 წ. 30 სექტ. სახელმწ. გადატრიალებამ ჩაშალა. *ბირმაში* 1948 მიიღეს კანონი მიწის ნაციონალიზაციისა და წვრილი გლეხური საკუთრების შექმნის შესახებ. დაწესდა მიწის ფლობის მაქსიმუმი და სხვ., თუმცა ამას არსებითი შედეგი არ მოჰყოლია. რამდენიმე კანონი გამოიცა შემდგომშიც (1953, 1963), მაგრამ განსაკუთრებული მნიშვნელობა ჰქონდა 1965 წ. 5 აპრ. დეკრეტს, რ-მაც გააუქმა მიწის საიჯარო გადასახადი და სერიოზულად შეარყია მიწის ფეოდ. მფლობელობის უფლება. *ეგვიპტის არაბთა რესპუბლიკაში* კანონები ა. რ-ის შესახებ მიიღეს 1952, 1961 და 1964. აქ ა. რ. დემოკრ. ხასიათისაა: მოისპო უცხოეთის ქვეყნების მიწათმფლობელობა, მოხდა მემამულეთა მიწების ექსპროპრიაცია უსასყიდლოდ, გლეხობას შეუმცირდა გამოსასყიდი გადასახადი. მთავრობის პოლიტიკა მიზნად ისახავს ფეოდ. მიწათმფლობელობის სრულ ლიკვიდაციას, გლეხობის კოოპერირებას.

*ლიტ.*: კომუნისტური და მუშათა პარტიების საერთაშორისო თათბირის დოკუმენტები. მოსკოვი, 1969 წლის 5—17 ივნისი, თბ., 1969; ა ნ თ ე ლ ა ვ ა ი., საგლეხო რეფორმა საქართველოში და მისი მნიშვნელობა, თბ., 1966; გ უ გ უ შ ვ ი ლ ი პ,. საქართველოსა და ამიერკავკასიის ეკონომიკური განვითარება XIX—XX სს., ტ. 2, თბ., 1956. გვ. 381 — 950; Аграрные реформы в развивающихся странах и странах высокоразвитого капитализма, М., 1965; Г у г у ш в и л и П. В., Развитие сельского хозяйства в Грузии и Закавказье в XIX—XX вв., т. 1, Тб., 1968. Основные законодательные акты по аграрным преобразованиям в зарубежных социалистических странах, т. 1—5, М., 1957—60; Сельское хозяйство и аграрные отношения, т. 2 — Отмена крепостного права, сост. П. В. Гугушвили, Тб., 1950; Социально-экономические последствия аграрных реформ и социальная структура деревни в развивающихся странах Азии и Северной Африки, М., 1966. *დ. ცისკარიშვილი.*

**აგრარული საკითხი,** საკითხი საადგილმამულო ურთიერთობათა, სოფლად კლასებისა და კლასთა ბრძოლისა და სოფლის მეურნეობის განვითარების ეკონ. კანონების შესახებ. ა. ს. წარმოიშვა შრომის საზოგადოებრივი დანაწილების დასაწყისსა, საქონელგაცვლის განვითარე-

**აგრარული საკითხი**

**გლეხთა აჯანყებები საქართველოში**

| | |
|---|---|
| რაჭა | — 1852 წ. |
| ახალციხის მაზრა | — 1854 წ. |
| გორის მაზრა | — 1856 წ. |
| სამეგრელო და იმერეთი | — 1857 წ. |
| გურია | — 1862 წ. |
| აფხაზეთი | — 1866 წ. |

**სოფლის მეურნეობაში დასაქმებული თვითმოქმედი მოსახლეობა**

(პროცენტობით, 1965)

| | |
|---|---|
| იტალია | 25 |
| საფრანგეთი | 18 |
| ესპანეთი | 34 |
| პორტუგალია | 40 |
| ფინეთი | 32 |
| ავსტრალია | 10 |
| გფრ | 11 |
| კანადა | 11 |
| აშშ | 6 |



1



2



სტ. აბსტრაქტული ხელოვნება. **1.** ნ. დე სტალი. ლავანდა 1952. თანამედროვე ხელოვნების მუზეუმი. ნიუ-იორკი. **2.** ხ. მირო. ქალის თავი და ფრინველი. 1963. კერძო კოლექცია. პარიზი. **3.** ვ. კანდინსკი. მოძრაობა 1. 1935. კერძო კოლექცია. პარიზი.



1



2



3



4



5



6



7



8



9



10

სტ. ავიაცია. **1.** ვერტიკალური აფრენისა და დაფრენის თვითმფრინავი; **2.** ფრთის ცვალებადი გეომეტრიის მქონე თვითმფრინავი; **3.** იაკ—40; **4.** ილ—62; **5.** ტუ—134; **6.** ან—22; **7.** ბოინგი—747; **8.** ილ—76; **9.** ტუ—154; **10.** ტუ—144.

ბასა და საზოგადოების კლასებად დაყოფასთან ერთად. კლასობრივი უთანასწორობის განვითარებამ გამოიწვია ექსპლუატატორული კლასების მიერ მიწის საკუთრების უზურპაცია. კაპიტალიზმის ეპოქის დასაწყისისათვის თითქმის მთელი მიწა ფეოდალ-მემამულეთა კლასის ხელში იყო თავმოყრილი. მიწის მესაკუთრენი ექსპლუატაციას უწევდნენ გლეხობას მიწის ფეოდალური რენტის გადახდევინებით. ა. ს-ის საბოლოო გადაწყვეტა სოციალისტური რევოლუციის ერთ-ერთი ძირითადი ამოცანაა და მემამულეთა მიწის მთლიან კონფისკაციას უკავშირდება, რადგანაც კლასობრივი შეზღუდულობის გამო ბურჟუაზიას არ შეუძლია ა. ს-ის საბოლოო გადაჭრა, რაც ისტ. გამოცდილებით დადასტურებულია. ა. ს-ის საბოლოო გადაწყვეტა შეუძლია მხოლოდ სოციალ. რევოლუციას, რ-იც მიწის მსხვილი საკუთრების ექსპროპრიაციასა და მშრომელი გლეხობისათვის მის გადაცემასთან ერთად სოფ. მეურნ. სოციალისტური გარდაქმნის პირობებსაც უზრუნველყოფს.

მიწათმფლობელობის კაპიტალიზმამდელი ფორმების ევოლ. შედეგად მიწის ფეოდ. საკუთრება ადგილს უთმობს მიწის წვრილგლეხურ და ბურჟ. საკუთრებას, რაც სოფ. მეურნეობაში წვრილსასაქონლო და კაპიტალ. წყობათა ბაზისია. სხვადასხვა სოც.-ეკონ. პირობებმა განსაზღვრეს *კაპიტალიზმის განვითარების ორი გზა სოფლის მეურნეობაში* — პრუსიული და ამერიკული. პრუსიული გზა ნიშნავდა ფეოდ.-ბატონყმური მეურნ. თანდათანობით, ნელ გადაზრდას ბურჟ. მეურნეობად. ამერიკული — ფეოდ.-ბატონყმური მიწისმფლობელობის უქონლობის გამო კაპიტალისტურამდელი ექსპლუატაციის ფორმებისაგან თავისუფალი გლეხური, ფერმერული მეურნ. განვითარებას. რევოლუციამდელი რუსეთის სოფ. მეურნეობაში, როგორც ვ. ი. ლენინი აღნიშნავდა, არსებობდა კაპიტალიზმის ევოლუციის ორივე გზა — პრუსიული, რუსეთის სამიწათმოქმედო ცენტრში, და ამერიკული, რუსეთის განაპირა მხარეებში. კაპიტალ. განვითარება სოფ. მეურნეობაში იწვევს გლეხობის კლასობრივ დიფერენციაციას. სოფ. მეურნეობაში კლასობრივი ჯგუფების ხვედრითი წონის დასადგენად არ კმარა მეურნეობათა დაჯგუფება მხოლოდ მიწის ფართობის მიხედვით, საჭიროა აგრეთვე საოჯახო და დაქირავებული შრომის თანაფარდობის გათვალისწინება. გერმანიის 1907 სას.-სამ. აღწერის მასალების გაანალიზების შედეგად ვ. ი. ლენინმა მეცნიერულად განსაზღვრა მეურნეობათა ჯგუფები: პროლეტარული, გლეხური და კაპიტალისტური. პროლეტარულია ის მეურნეობები, რ-თა მფლობელები არსებითად დაქირავებული მუშები არიან, საკუთარ მეურნეობაში მუშაობა მათთვის დამხმარე საქმიანობაა. მათი შემოსავლის ძირითადი წყარო სამუშაო ძალის გაყიდვაა; ასეთი მეურნ. იმდენად მცირეა, რომ არ იძლევა მეურნეობაში არსებული სამუშაო ძალის სრული გამოყენების შესაძლებლობას, რაც წარმოშობს ჭარბ სამუშაო ძალას, აგრარულ ჭარბმოსახლეობას. გლეხურია მეურნეობები, რ-ებშიც საოჯახო შრომა სჭარბობს დაქირავებულს. გლეხურ მეურნეობებს ვ. ი. ლენინი აჯგუფებდა წვრილ გლეხურ (2—5 ჰა), საშუალო გლეხურ (5—10 ჰა) და მსხვილ გლეხურ (10—20 ჰა) მეურნეობებად. კაპიტალისტურია მეურნეობა, რ-შიც საოჯახო შრომას დაქირავებული შრომა სჭარბობს. ვ. ი. ლენინი გამოყოფდა საშ. (20-100ჰა) და მსხვილ (100 ჰა და მეტი) კაპიტალ. მეურნეობებს. მეურნეობათა ასეთი დაჯგუფება, ზოგიერთი ცვლილებით, თანამედროვე განვითარებულ კაპიტალ. ქვეყნებშიც ინარჩუნებს მნიშვნელობას. აგრ. საკითხისადმი მიძღვნილ ნაშრომებში ვ. ი. ლენინმა მოგვცა რევოლუციამდელი რუსეთის სოფ. მეურნეობაში კლასთა ეკონ. მდგომარეობისა და კლასთა ბრძოლის მარქსისტული ანალიზი და გვიჩვენა, რომ ა. ს. რუსეთის ბურჟ. რევ. საფუძველია. მისი დედააზრია გლეხობის ბრძოლა მემამულური მიწათმფლობელობისა და ბატონყმური გადმონაშთების წინააღმდეგ. ვ. ი. ლენინი წერდა: «„აგრარული საკითხი,“ თუ ამ ჩვეულებრივ, მოარულ ტერმინოლოგიას ვიხმართ, ყველა კაპიტალისტურ ქვეყანაში არსებობს, მაგრამ რუსეთში საერთო კაპიტალისტური აგრარული საკითხის გვერდით არსებობს მეორე, „ჭეშმარიტად რუსული“ აგრარული საკითხი... დასავლეთში აგრარულ-ბურჟუაზიული წყობილება უკვე სავსებით ჩამოყალიბდა, ბატონყმობა დიდი ხანია აღგვილია... რუსეთში, უეჭველია, უკვე განმტკიცდა და განუხრელად ვითარდება მიწათმოქმედების ასეთივე კაპიტალისტური წყობა... მაგრამ წმინდა კაპიტალისტური ურთიერთობა ჩვენში ჯერ კიდევ უაღრესად შევიწროებულია ბატონყმური ურთიერთობით. მოსახლეობის მასის, პირველ რიგში, საერთოდ გლეხობის მასის ბრძოლა სწორედ ამ ურთიერთობასთან — აი, რა არის რუსეთის აგრარული საკითხის თავისებურება» (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 18, გვ. 72—73). რუსეთში 1861 საგლეხო რეფორმის შემდეგაც მიწების უდიდესი ნაწილი მემამულეთა საკუთრებად დარჩა. 1905 რუსეთის ევრ. ნაწილში აღრიცხული იყო 395,2 მლნ. დეს. (1 დეს. — 1,09 ჰა) მიწა, აქედან კერძო მფლობელობაში იყო 101,7 მლნ. დეს., დანარჩენი შეადგენდა სანადელო (138,8 მლნ. დეს.), სახაზინო, საეკლ., საუფლისწულო და სხვ. მიწებს (154,7 მლნ. დეს.), ამათგან 39,5 მლნ. დეს. სას.-სამ. წარმოებაში იყენებდნენ. კერძო მიწათმფლობელობაში ბატონობდნენ მსხვილი მესაკუთრენი. კერძო მფლობელობაში მყოფი 85,8 მლნ. დეს. მიწიდან 6,5 მლნ. დეს. მოდიოდა 619 ათას წვრილ მესაკუთრეზე, რ-თაგან თითოეული 50 დეს-მდე მიწას ფლობდა, 79,5 მლნ. დეს. კი — 134 ათას მსხვილ მემამულეზე, აქედან 62 მლნ. დეს. ფლობდა 28 ათასი უმსხვილესი მესაკუთრე, რ-თაგან თითოეულს 500 დეს. და მეტი მიწა ჰქონდა, ე. ი. კერძო მფლობელობის 72,3%. თავად-აზნაურები ფლობდნენ 53,2 მლნ. დეს. მიწას, ე. ი. მთელი კერძო პირადი მიწათმფლობელობის 61,9%. ამას გარდა, რუსეთის ევროპულ ნაწილში იყო 7,8 მლნ. დეს. საუფლისწულო მიწა, რ-იც სამეფო გვარეულობას ეკუთვნოდა, ხოლო მეფე პირადად ფლობდა 50 მლნ. დეს. ე. წ. კაბინეტის მიწას, მაშინ როცა 10 მლნ. გლეხურ მეურნეობას მხოლოდ 73 მლნ. დეს. მიწა ჰქონდა. რუსეთში ყოველ დიდ მემამულეზე საშუალოდ იმდენი მიწა მოდიოდა, რამდენიც 300-ზე მეტ მშრომელ გლეხზე. განსაკუთრებით მძიმე იყო გლეხობის მდგომარეობა მეფის რუსეთის განაპირა მხარეებში. საქართველო, ცარიზმის კოლონ. პოლიტიკის შესაბამისად, სას.-სამ. ნედლეულს აწვდიდა მეფის რუსეთის მრეწველობას. სოფ. მეურნეობის ნედლეულზე მოთხოვნილების ზრდამ ძირი გამოუთხარა ნატურალურ მეურნეობას და საფუძველი ჩაუყარა სასაქონლო წარმოებას; გაიზარდა მიწის ფასი, შემცირდა გლეხის სანადელო ნაკვეთი, რაც იმას ნიშნავდა, რომ თანდათან ირღვეოდა ბატონყმური ურთიერთობანი. გაღრმავდა გლეხობის დიფერენციაცია, გაჩნდა კულაკური ელემენტები. გამწვავდა ურთიერთობა გლეხებსა და მემამულეებს შორის. იფეთქა გლეხთა აჯანყებებმა (1852 — რაჭაში, 1854 — ახალციხის მაზრაში, 1856 — გორის მაზრაში, 1857 — სამეგრელოსა და იმერეთში, 1862 — გურიაში, 1866 — აფხაზეთში). 1864-იდან დაიწყო ბატონყმობის გაუქმება საქართველოში. რეფორმის შემდეგ ყმა გლეხების სარგებლობაში მყოფი მიწის ფართობი კიდევ უფრო შემცირდა; მაგ., რეფორმამდე აღმ. საქართვ. ყმა გლეხებს ჰქონდათ 84,7 ათ. დეს. მიწა, რეფორმის შემდეგ კი მათ დაუტოვეს მხოლოდ 55,7 ათ. დესეტინა. თუ რუსეთის ევრ. ნაწილის 50 გუბერნიაში 900-იანი წლებისათვის ერთ გლეხურ კომლზე საშუალოდ მოდიოდა 13,2 დეს. ყოველგვარი მიწა, ქუთ. გუბერნიაში თითო კომლს 2,7 დეს. ჰქონდა, თბილ. გუბერნიაში 3 დეს. ნაკლები ფართობის მქონე წვრილი მეურნეობები ყველა გლეხური მეურნ. 67,4%-ს შეადგენდა. რეფორმის შემდეგ საქართველოში სოფლად კაპიტალიზმის განვითარების ხელსაყრელი პირობები შეიქმნა. კაპიტალ. ურთიერთობები სულ უფრო მძლავრად უტევდა ფეოდ. წყობილების საფუძველს — ფეოდ. მიწათმფლობელობას. გლეხების ქონებრივი დიფერენციაციის შედეგად სოფელში გაჩნდნენ ახალი სოც. ფენები — სოფ. ბურჟუაზია ანუ კულაკები და სოფ. პროლეტარიატი, რ-ებიც უკვე კაპიტალ. საზ-ბის კლასებია. მათ შორის შუალედური ფენაა საშ. გლეხობა, რ-ის მდგომარეობა არ არის მტკიცე. მისი ნაწილი მდიდრდება და კულაკდება, ნაწილი კი ღარიბდება და სოფ. პროლეტარად იქცევა. ვ. ი. ლენინი ხშირად იყენებდა ამ მონაცემებს საქართვ. მშრომელთა მდგომარეობის დახასიათებისას. იმის მიუხედავად, რომ რეფორმამ დააჩქარა კაპიტალ. განვითარება, გააღრმავა გლეხობის ფენებად დაყოფა, მნიშვნელოვნად გაიზარდა კულაკური მეურნეობა, რევოლუციამდე რუსეთისა და, შესაბამისად, საქართველოს სოფ. მეურნეობაში არსებობდა ბატონყმურ ურთიერთობათა გადმონაშთები. ამასთან, რუსეთის სოფ. მეურნეობაში ვითარდებოდა მსხვილი კაპიტალ. სას.-სამ. წარმოება. ოქტ. რევ. წინა წლებში რუსეთის სოფ. მეურნეობაში შეჭრა იწყო რუსეთისა და უცხოეთის მონოპ. კაპიტალმა. ძლიერდებოდა ფინანს. კაპიტალის გავლენა კერძო მიწათმფლობელობაზე. 1917-თვის სახელმწ. და კერძო იპოთეკურ ბანკებში დაგირავებული იყო რუსეთში კერძო საკუთრებაში მყოფი მთელი მიწის 60% (66,5 მლნ. დეს.). ამ მიწის გირაოდ (შეფასებული იყო 6.314 მლნ. მანეთად ოქროთი) ბანკებმა მიწისმფლობელებს მისცეს 3.989 მლნ. მან. სესხი. სამიწათმოქმედო ბანკები რუსეთისა და უცხოეთის ფინანსური კაპიტალის მთელ სისტემასთან იყვნენ დაკავშირებული და მასზე დამოკიდებული. მონოპ. კაპიტალიზმის განვითარებამ კიდევ უფრო გაართულა ა. ს. რუსეთში. ფერხდებოდა სოფლად მწარმოებლურ ძალთა განვითარება, რადგან იგი ფეოდ.-ბატონყმური გადმონაშთების შენარჩუნებას გულისხმობდა; ეს კიდევ უფრო აღრმავებდა სას.-სამ. წარმოების ჩამორჩენილობას. ა. ს. რუსეთის მთელი ეკონ. და პოლიტ. ცხოვრების ერთ-ერთი ძირითადი პრობლემა იყო და რუსეთის პოლიტ. პარტიების მწვავე ბრძოლის საგანი გახდა. მემარჯვენე ბურჟ. (ოქტიაბრისტები, კადეტები) და წვრილბურჟ. (ესერები, ტრუდოვიკები და სხვ.) პარტიებს არ შეეძლოთ ამ საკითხის რადიკალური გადაწყვეტა. მხოლოდ ბოლშევიკურ პარტიას ჰქონდა ა. ს-ის თანამიმდევრული რევ. გადაწყვეტის სწორი პროგრამა (იხ. *აგრარული პროგრამა ბოლშევიზმისა*). ოქტ. სოციალ. რევოლუციის შემდეგ მიწის დეკრეტისა (იხ. *დეკრეტი მიწის შესახებ*) და *მიწის სოციალიზაციის* საფუძველზე მოხდა მემამულეთა მიწის კონფისკაცია, მიწა საყოველთაო-სახალხო საკუთრებად გამოცხადდა, განხორციელდა *მიწის ნაციონალიზაცია*. გლეხობამ უსასყიდლოდ მიიღო 150 მლნ. დეს. მემამულეების, საუფლისწულო, სამონასტრო, საეკლ. და სხვ. არა-

შრომითი სარგებლობის მიწა. გარდა ამისა, იგი გათავისუფლდა ყოველწლიური საიჯარო ქირის, ახალი მიწის შესყიდვის ხარჯებისა და სხვ. სახის გადასახადებისაგან, რაც ყოველწლიურად ოქროთი 700 მლნ. მან. შეადგენდა. ოქტ. სოციალ. რევოლუციამ საფუძველი ჩაუყარა სოფ. მეურნ. სოციალ. გარდაქმნას. მიწის ნაციონალიზაციის საფუძველზე *გათანაბრებითი მიწათსარგებლობის* პოლიტიკის განხორციელების შედეგად კულაკებს ჩამოერთვა გათანაბრებითი ნორმების წანაჭარბი მიწები (80 მლნ. დეს. მიწიდან 50 მლნ. დეს.). მიწისა და ინვენტარის ნაწილის კონფისკაციამ შეარყია გლეხობაზე კულაკების ეკონ. ბატონობა. ამ პოლიტიკის განხორციელების შედეგად საშ. გლეხობა გადაიქცა ყველაზე მრავალრიცხოვან კლასობრივ ჯგუფად, რ-საც საბჭ. სახელმწიფო ყოველგვარ დახმარებას უწევდა. ამასთან ყოველმხრივ იზღუდებოდა კულაკური მეურნ. განვითარება. უმსხვილესი მიწის ნაკვეთები სოციალ. სახელმწიფოს გადაეცა; მათ ბაზაზე შეიქმნა სოციალ. სას.-სამ. საწარმოები და დაიწყო კოლექტ. მეურნეობათა შექმნა. საკოლმ. წყობილების გამარჯვებამ და საბჭ. მეურნეობების მშენებლობის ფართოდ გაშლამ საბოლოოდ გადაწყვიტა ა. ს. სსრ კავშირში (იხ. *ლენინის კოოპერაციული გეგმა, სოფლის მეურნეობის სოციალისტური გარდაქმნა, სოფლის მეურნეობის კოლექტივიზაცია*).

საზღვარგარეთის სოციალისტურ ქვეყნებში სახ.-დემოკრ. რევოლუციების მსვლელობის დროს განხორციელდა რადიკალური საერთო დემოკრ. გარდაქმნები, გაუქმდა კაპიტალიზმამდელი ურთიერთობანი და შეიზღუდა კაპიტალ. ურთიერთობები სოფ. მეურნეობაში. ამის შემდეგ დაიწყო გადასვლა სოციალ. გარდაქმნებზე და საბოლოოდ ამ ქვეყნებშიც მთლიანად გადაწყდა ა. ს.; ჩინეთის სახ. რესპ., ვიეტნამის დემოკრ. რესპ., კორეის სახ.-დემოკრ. რესპ. და მონღოლეთის სახ. რესპ. ა. ს. ძირითადად გულისხმობდა მეურნ. კაპიტალიზმამდელი ფორმების ლიკვიდაციას, ხოლო ევრ. სოციალ. ქვეყნებსა და კუბაში — კაპიტალ. სოფ. მეურნ. წინააღმდეგობათა დაძლევას.

განვითარებული კაპიტალისტური ქვეყნების სოფ. მეურნეობაში II მსოფლიო ომის შემდგომ პერიოდში ფართოდ იყენებენ მეცნ. და ტექ. მიღწევებს, რაც შრომის მწარმოებლურობის მნიშვნელოვან ზრდას იწვევს, მაგ., თუ 1950 აშშ სოფ. მეურნეობაში დასაქმებული ერთი მუშა იმდენ პროდუქციას აწარმოებდა, რომ 15 კაცის მოთხოვნილებას აკმაყოფილებდა, 1964 ამ მაჩვენებელმა 33-ს მიაღწია. სისტემატურად იზრდება მეურნ. რენტაბელურად წარმართვისათვის საჭირო კაპიტალის მინიმუმი. ამიტომ წვრილი და საშ. მწარმოებლები, თუკი მათ აღარ შეუძლიათ ახალი მანქანა-მოწყობილობების შეძენა, იძულებული არიან გააუქმონ ან მინიმუმამდე შეამცირონ საკუთარი მეურნეობა და საშოვარზე ქალაქად წავიდნენ. ამის გამო მასობრივად იდევნება წვრილი და საშ. წარმოება. ამ პროცესს ხელს უწყობს ბურჟ. სახელმწიფოების აგრ. პოლიტიკაც. გაჩანაგებული წვრილი მწარმოებლები მასობრივად ტოვებენ სოფელს. მსოფლიოში სოფლის მოსახლ. ხვედრითი წონა 1937 წლის 62%-იდან 1965 წელს 52%-მდე შემცირდა. სოფ. მოსახლ. რიცხვი მარტო შეფარდებით კი არა, აბსოლუტურადაც მცირდება. განვითარებულ კაპიტალ. ქვეყნებში სოფლის თვითმოქმედი მოსახლ. (მოსახლ. ნაწილი, რ-საც შემოსავლის საკუთარი წყარო აქვს) 1930—60 წლებში 40%-ზე მეტად შემცირდა. *სოფლის მეურნეობის სახელმწიფო-მონოპოლისტური რეგულირება* თანამედროვე კაპიტალიზმის პირობებში მონოპოლიების ინტერესების შესაბამისად ხდება, რაც იწვევს გლეხებისა და ფერმერთა მეურნ. გამოდევნას, მონოპოლიებთან დაკავშირებულ მსხვილ კაპიტალ. მეურნეობათა გამრავლებას. მაგ., 1949—67 გფრ-ში ლიკვიდირებულია 10 ჰა-მდე ფართობის მქონე 600 ათასზე მეტი წვრილი მეურნეობა (მეურნეობათა საერთო რაოდენობის 38,6%). 1940—64 აშშ-ში ფერმერულ მეურნეობათა რიცხვი 2,9 მლნ-ით, ე. ი. თითქმის ერთიორად შემცირდა. ამასთან, გაიზარდა მსხვილ კაპიტალ. მეურნეობათა რიცხვი. ამ პროცესს თან სდევს არა მარტო წვრილ მეურნეობათა გაჩანაგება და ლიკვიდაცია, არამედ დამოუკიდებელი გლეხური მეურნეობის დამხმარედ გადაქცევაც. ცნობილია, რომ მსხვილ წარმოებას სოფ. მეურნეობაში მრავალი ეკონ. უპირატესობა აქვს წვრილთან შედარებით, მაგრამ განვითარებულ კაპიტალ. ქვეყნებში სას.-სამ. წარმოების გამსხვილება მონოპ. კაპიტალის ინტერესებს ემსახურება და ზიანს აყენებს გლეხებისა და წვრილი ფერმერების მეურნეობას. ამიტომ ეს უკანასკნელნი მედგარ წინააღმდეგობას უწევენ მმართველი კლასების აგრ. პოლიტიკას. სხვადასხვა ქვეყანაში წვრილ მწარმოებელთა ასეთი გამოსვლები მასობრივ ხასიათს ატარებს. მონოპოლიების წინააღმდეგ ბრძოლაში სოფლის მშრომელ მასებს მხარს უჭერს თანამედროვე საზ-ბის ერთადერთი ბოლომდე რევ. კლასი — მუშათა კლასი. პროლეტარიატი დაინტერესებულია კავშირი იქონიოს გლეხობასთან, ამ დიდმნიშვნელოვან ძალასთან. სოფ. მეურნეობაში დასაქმებული თვითმოქმედი მოსახლეობა 1965 იტალიაში შეადგენდა მთელი თვითმოქმედი მოსახლ. 25%-ს, საფრანგეთში — 18%-ს, ესპანეთში — 34-%-ს, პორტუგალიაში—40%-ს, ფინეთში — 32%-ს, ავსტრალიაში — 10%-ს, გფრ-ში —11%-ს, კანადაში — 11%-ს, აშშ-ში—6%-ს და სხვ. მოსახლ. ეს ნაწილი ქმნის დემოკრ. ძალების მნიშვნელოვან რეზერვს მონოპ. კაპიტალის წინააღმდეგ ბრძოლაში.

ა. ს. უფრო მწვავედ დგას განვითარებად ქვეყნებში. კოლონიური ჩაგვრისაგან განთავისუფლებულ ქვეყნებში ა. ს-ის რადიკალური გადაჭრა პირველხარისხოვანი ამოცანაა. იგი მჭიდროდ უკავშირდება იმპერიალიზმისა და ნეოკოლონიალიზმის წინააღმდეგ ბრძოლას, ეკონ. და პოლიტ. დამოუკიდებლობის შენარჩუნებისა და განმტკიცების ამოცანებს. ა. ს-ის მნიშვნელობა განვითარებად ქვეყნებში იმის გამოც იზრდება, რომ ამ ქვეყნების უმრავლესობაში სოფ. მეურნ. ეკონომიკის უმთავრესი დარგია, გლეხობა კი — მოსახლ. უდიდესი ნაწილი. ამიტომ ამ ქვეყნების შემდგომი განვითარების ხაზი იმით განისაზღვრება, თუ ვის გაჰყვება გლეხობა ეკონ. და პოლიტ. ბრძოლაში. ეროვნ. რევოლუციების პირველი ეტაპიდანვე გამოიკვეთა ა. ს-ის გადაჭრის ორი ძირითადი გზა. პირველი მუშათა კლასისა და გლეხობის ინტერესებს შეესაბამება და ითვალისწინებს კაპიტალიზმამდელ აგრ. ურთიერთობათა რევ. მსხვრევას, მემამულეთა კლასის ლიკვიდაციას, ხოლო მეორე, ბურჟუაზიისა და მემამულეთა ინტერესების შესაბამისი გზა, გულისხმობს ძველი აგრ. სტრუქტურის თანდათანობით გარდაქმნას კაპიტალ. საწყისებზე, მემამულური და კულაკური მეურნეობის ბაზაზე. ეკონ. და სოც. განვითარების მოთხოვნებისა და გლეხთა მოძრაობის გავლენით განვითარებადი ქვეყნების მთავრობები იწყებენ ა. ს-ის გადაწყვეტას, ე. ი. სოფ. მეურნეობაში კაპიტალიზმამდელი წარმოებითი ურთიერთობების გაუქმებას, მაგრამ ეს პროცესი ჯერ არც ერთ განვითარებად ქვეყანაში არ დამთავრებულა. მეორე მხრით, ამ ქვეყნებში კაპიტალ. მეურნ. ჯერ კიდევ სუსტად არის განვითარებული, ამიტომ მწვავედ დგება აგრ. ურთიერთობათა შემდგომი განვითარების საკითხი. საქმე ამა თუ იმ ქვეყნის სოფ. მეურნეობაში კაპიტალიზმის ევოლუციის რომელიმე ტიპის მიღებას კი არ ეხება, არამედ განვითარების ორი გზიდან — კაპიტალისტური და არაკაპიტალისტურიდან — ერთ-ერთის არჩევას. ამრიგად, განვითარებად ქვეყნებში ა. ს. თანამედროვე ეტაპზე ახალი შინაარსით ივსება, რაც გადამწყვეტ გავლენას ახდენს ამ ქვეყნებში კლასობრივ-პოლიტ. ძალების განაწილებასა და მებრძოლი ძალების შეხედულებათა ევოლუციაზე. კაპიტალ. და განვითარებადი ქვეყნების კომუნისტური და მუშათა პარტიების აგრ. პროგრამათა ხასიათს განსაზღვრავს ამ ქვეყნებში აგრ. ურთიერთობათა ანალიზი. ამ პარტიათა აგრ. პროგრამები პარტიის საერთო პროგრამის ნაწილია და მუშავდება ობიექტური ეკონ. და პოლიტ. პირობების მეცნ. მარქსისტულ-ლენინური ანალიზისა და სოფლად კლასობრივ ძალთა რეალური თანაფარდობის შესაბამისად მშრომელი გლეხობის ინტერესების გათვალისწინების საფუძველზე. თითოეული ქვეყნის სპეციფ. პირობები განსაზღვრავს ა. ს-ში კომუნისტური და მუშათა პარტიების მოთხოვნებს. რევ. მოძრაობის განვითარებასთან და სოციალ. რევოლუციის გამარჯვებასთან ერთად იცვლება კომუნისტური და მუშათა პარტიების აგრ. პროგრამებიც (იხ. *აგრარული რეფორმები, განვითარების არაკაპიტალისტური გზა, განვითარებადი ქვეყნები*).

*ლიტ.*: მარქსი კ., კაპიტალი, ტ. 1, თ. 24, თბ., 1954; ტ. 3, ნაწ. 2, განყ. 6, თბ., 1959; მისივე, ზედმეტი ღირებულების თეორიები («კაპიტალის» IV ტომი), ნაწ. 2, თბ., 1968; ენგელსი ფ., გლეხობის საკითხი საფრანგეთსა და გერმანიაში, მარქსი კ. და ენგელსი ფ., რჩ. ნაწერები ორ ტომად, ტ. 2, თბ., 1950; ლენინი ვ. ი., აგრარული საკითხი და «მარქსის კრიტიკოსები», თხზ., გამოც. მე-4, ტ. 5, თ. 1—9 და ტ. 13, თ. 10—12; მისივე, აგრარული საკითხი და რევოლუციის ძალები, იქვე, ტ. 12; მისივე, აგრარული საკითხი რუსეთში XIX საუკუნის დამლევს, იქვე, ტ. 15; მისივე, არსი «აგრარული საკითხისა რუსეთში», იქვე, ტ. 18; მისივე, ახალი მონაცემები მიწათმოქმედებაში კაპიტალიზმის განვითარების კანონების შესახებ, იქვე, ტ. 22; მისივე, ეკონომიკა და პოლიტიკა პროლეტარიატის დიქტატურის ეპოქაში, იქვე, ტ. 30; მისივე, თანამედროვე მიწათმოქმედების კაპიტალისტური წყობილება, იქვე, ტ. 16; მისივე, კაპიტალიზმის განვითარება რუსეთში, იქვე, ტ. 3; მისივე, კაპიტალიზმი სოფლის მეურნეობაში, იქვე, ტ. 4; მისივე, კოოპერაციის შესახებ, იქვე, ტ. 33; მისივე, მოხსენება შიმშილობასთან ბრძოლის შესახებ (1918 წ. 4 ივნისი), იქვე, ტ. 27; მისივე, რანი არიან «ხალხის მეგობრები» და როგორ ომობენ ისინი სოციალ-დემოკრატების წინააღმდეგ?, იქვე, ტ. 1; მისივე, საბჭოთა ხელისუფლების მორიგი ამოცანები, იქვე, ტ. 27; მისივე, სოციალ-დემოკრატიის აგრარული პროგრამა რუსეთის 1905—1907 წლების პირველ რევოლუციაში, იქვე, ტ. 13; კომუნისტური და მუშათა პარტიების საერთაშორისო თათბირის დოკუმენტები. მოსკოვი, 1969 წლის 5—17 ივნისი, თბ., 1969; ანთელავა ი., გუჩუა ვ., საქართველოში სოციალური ურთიერთობის ისტორიიდან. რეფორმის შემდეგდროინდელი ხანა, თბ., 1967; ბენდიანიშვილი ა., აგრარული ურთიერთობანი საქართველოში. 1890—1917 წწ., თბ., 1965; გუგუშვილი პ., აგრარული ურთიერთობანი ამიერკავკასიაში XIX—XX სს. მიჯნაზე, თბ., 1955; მისივე, საქართველოსა და ამიერკავკასიის ეკონომიკური განვითარება XIX—XX სს., ტ. 2, ნაწ. 2 — აგრარული ურთიერთობანი, თბ., 1956; მირცხულავა ი., აგრარულ-გლეხური საკითხი საქართველოში 1900—1917 წწ., [ნაკვ.] 1, თბ., 1964; **Аграрно-крестьянский вопрос на современном этапе национально-освободительного движения в странах Азии, Аф-**

рики и Латинской Америки, М., 1965; Аграрный вопрос в странах Азии и Северной Африки. М., 1968; Аграрный вопрос и проблемы освободительного движения в странах Латинской Америки. М., 1968; Петрушов А., Аграрные отношения в странах Западной Европы после второй мировой войны, М., 1959; Трапезников С. П., Ленинизм и аграрно-крестьянский вопрос, т. 1—2, М., 1967.

*ი. ბალანჩივაძე.*

**«აგრარული საკითხი და „მარქსის კრიტიკოსები“»**, ვ. ი. ლენინის ნაშრომი, რ-იც მიეძღვნა მარქსისტული აგრ. თეორიის დაცვასა და განვითარებას, მეცნ. დასაბუთებას მარქსისტული პარტიების აგრ. პროგრამისა ბურჟ.-დემოკრ. რევოლუციის დროს. დაიწერა 1901 ივნის-სექტემბერში (პირველი 9 თავი) და 1907 შემოდგომაზე (ბოლო 3 თავი). I—IV თავები პირველად დაიბეჭდა 1901 ჟურნალში „ზარია“ (№ 2—3), ქ. შტუტგარტში სათაურით «ბ-ნი „კრიტიკოსები“ აგრარულ საკითხში. ნარკვევი პირველი» ნ. ლენინის ხელმოწერით. 1905 ცალკე ბროშურად გამოსცეს ოდესაში დღევანდელი სათაურით. V—IX თავები — 1906 ლეგალურ ჟურნ. „ობრაზოვანიეში“ (№ 2). მთლიანად ნაშრომი X — XI თავების დამატებით დაიბეჭდა ვლ. ილინის ფსევდონიმით კრებულში „აგრარული საკითხი“, ნაწ. 1 (სანკტ-პეტერბურგი, 1908), უკანასკნელი, XII თავი კი — კრებულში „ტეკუშჩაია ჟიზნ“ (სანკტ-პეტერბურგი, 1908). ვ. ი. ლენინის თხზ. IV ქართ. გამოცემაში ნაშრომი შესულია ნაწილ-ნაწილ, ცალკეული თავების დაწერის თარიღთა შესაბამისად, პირველი ცხრა თავი — მე-5 ტომში, ბოლო სამი თავი — მე-13 ტომში. მთლიანად ნაშრომი დაბეჭდილია ვ. ი. ლენინის თხზ. სრული მეხუთე რუს. გამოცემის მე-5 ტომში. ნაშრომის პირველი ქართ. თარგმანი გამოქვეყნდა 1930, ვ. ი. ლენინის თხზ. პირველი გამოცემის მე-4 ტომში. ამ ნაწარმოებში ვ. ი. ლენინმა განაგრძო იმ პრობლემების დამუშავება, რ-თა კვლევაც ადრე დაიწყო ნაშრომებში — *„კაპიტალიზმის განვითარება რუსეთში“* და „კაპიტალიზმი სოფლის მეურნეობაში“, დაიცვა აგრ. საკითხის მარქსისტული თეორია, შეიმუშავა კომუნისტური პარტიის აგრ. პროგრამა, გააკრიტიკა ბურჟ. და წვრილბურჟ. იდეოლოგები (გერმანიაში — ე. დავიდი, ფ. ო. ჰერცი; რუსეთში — ს. ბულგაკოვი, ვ. ჩერნოვი და სხვ.), რ-ებიც ეწეოდნენ მარქსიზმის რევიზიას აგრ. საკითხში, ამტკიცებდნენ წვრილი მეურნ. სიმტკიცესა და მის უპირატესობას მსხვილ მეურნეობასთან შედარებით, უგულებელყოფდნენ კაპიტალიზმის ეკონ. კანონების მოქმედებას სოფ. მეურნეობაში და უპირისპირებდნენ მათ ბუნების „მარადმოქმედ“ კანონებს, უარყოფდნენ სოფლის მოსახლ. კლასობრივ დიფერენციაციასა და კლასთა ბრძოლას, ცდილობდნენ მოეწყვიტათ გლეხობა მუშათა კლასისაგან, ჩამოეცილებინათ იგი რევოლუციისათვის. ვ. ი. ლენინმა დაასაბუთა ე. წ. ნიადაგის კლებადი ნაყოფიერების კანონის თეორ. უსაფუძვლობა და გამოააშკარავა სოფ. მეურნ. ჩამორჩენილობის ობიექტური მიზეზები, რ-იც ფეოდ. ნაშთების არსებობიდან გამომდინარეობდა. ნაშრომში ვ. ი. ლენინმა დაამუშავა საკითხი კონკურენციისა და მონოპ. შესახებ სოფ. მეურნეობაში; განავითარა მარქსის მოძღვრება დიფერენციული და აბსოლ. რენტის შესახებ და დაადგინა, რომ დიფერენციული რენტა, როგორც კაპიტალ. მიწის რენტის ერთ-ერთი ფორმა, განპირობებულია მიწაზე, როგორც მეურნეობის ობიექტზე, მონოპ. არსებობით, ხოლო აბსოლ. რენტა — მიწაზე კერძო საკუთრების მონოპოლიით; მკაცრად გაილაშქრა წვრილი გლეხური მეურნ. „სიმტკიცის თეორიის“ წინააღმდეგ და დაამტკიცა მსხვილი მეურნ. უპირატესობა. ვ. ი. ლენინმა კაპიტალ. სოფ. მეურნეობაში მიმდინარე პროცესების ღრმა ეკონ. ანალიზის საფუძველზე დაასკვნა, რომ სოფლად არსებული მწვავე ეკონ. წინააღმდეგობები მოწმობს წვრილი გლეხობის უპერსპექტივო მდგომარეობას კაპიტალიზმის დროს და რომ ამ მდგომარეობიდან გამოსავალია მხოლოდ კაპიტალიზმის წინააღმდეგ ბრძოლა პროლეტარიატის ხელმძღვანელობით. ამით მან ხაზი გაუსვა გლეხობისა და მუშათა კლასის ურთიერთკავშირის უდიდეს მნიშვნელობას რევ. ბრძოლაში. ვ. ი. ლენინმა დაასაბუთა, რომ კაპიტალ. განვითარება სოფ. მეურნეობასა და მრეწველობაში, ცალკეულ თავისებურებათა მიუხედავად, ერთსა და იმავე კანონებს ექვემდებარება და არსებითად ერთსა და იმავე შედეგს იწვევს. ვ. ი. ლენინის ამ ნაშრომს უდიდესი მნიშვნელობა აქვს თანამედროვე პირობებშიც. მისი დებულებებით ხელმძღვანელობენ კაპიტალ. და განვითარებადი ქვეყნების კომუნისტური და მუშათა პარტიები აგრ. საკითხში საპროგრამო მოთხოვნების დამუშავებისას. იგი თარგმნილია სსრკ ხალხთა და უცხო ენებზე.

**აგრარული ურთიერთობანი,** წარმოებითი ურთიერთობები სოფ. მეურნეობაში. ა. უ-ის საფუძველია სას.-სამ. წარმოების მთავარი საშუალების — *მიწის საკუთრების* ფორმა. ა. უ-თა ხასიათს განსაზღვრავს *მიწათმფლობელობისა* და *მიწათსარგებლობის* ხასიათი. (იხ. აგრეთვე *აგრარული საკითხი*).

**აგრარული ჭარბმოსახლეობა,** ფ ა რ უ ლ ი ჭ ა რ ბ მ ო ს ა ხ ლ ე ო ბ ა, იხ. სტ. *შეფარდებითი ჭარბმოსახლეობა.*

**აგრარულ-სამრეწველო გაერთიანება,** ტერიტორიულად, ორგანიზაციულად და ტექნოლოგიურად გაერთიანებულ სპეციალიზებულ სას.-სამ. და გადასამუშ. მრეწველობის საწარმოთა კომპლექსი. ა.-ს. გ. არის სოფ. მეურნეობაში სამეცნ.-ტექ. რევ. პირობებში შექმნილი ახალი ტიპის საწარმოო კავშირი და გულისხმობს სოფ. მეურნ. მანქანურ საფუძველზე გადასვლას, მის გადაქცევას სამრეწვ. საქმიანობის განსაკუთრებულ დარგად. ობიექტურად ამას მოსდევს წარმოების შემდგომი სპეციალიზაციის აუცილებლობა და ინტეგრაცია სოფ. მეურნ. პროდუქციის სამრეწველო გადამუშავებასთან. ყოველი ა.-ს. გ. აწარმოებს სას.-სამ. პროდუქციას, როგორც ნედლეულს და, გარდა ამისა, მისი მნიშვნელოვანი ნაწილის სამრეწვ. გადამუშავებასაც ახდენს. ამგვარი საწარმოო კომბინირება ნაკარნახევია საზ. შრომის ეკონომიისა და სას.-სამ. წარმოების სეზონურობის დაძლევის ინტერესებით. განვითარებულ კაპიტალ. ქვეყნებში (აშშ, საფრანგეთი, შვეცია) ა.-ს. გ. ჩნდება ე. წ. *ვერტიკალური ინტეგრაციის* პროცესში და წარმოებრივი საწარმოს ახალი ტიპის მონოპ. ფორმაა. კაპიტალ. ქვეყნებში ამ გაერთიანებათა შექმნა ნიშნავს სოფ. მეურნეობაში მონოპ. კაპიტალის შეჭრას, რაც წვრილ და საშ. ფერმერებს სას.-სამ. მუშებად აქცევს, ხოლო ფერმერ-კაპიტალისტებს — გაერთიანების ძირითადი სას.-სამ. რგოლების მმართველებად. ა.-ს. გ. ფართოდ არის გავრცელებული აშშ-ში. სოციალ. მეურნეობაში ა.-ს. გ. წარმოების ორგანიზაციის ახალი ფორმაა. იგი საუკეთესო სამუშაო პირობებს უქმნის სას.-სამ. და სამრეწვ. საწარმოებს, იცავს მათ შორის აუცილებელ პროპორციებს, იძლევა მატერ. და შრომითი რესურსების მაქს. გამოყენების შესაძლებლობას, ზრდის საზ. შრომის მწარმოებლურობას და სხვ. ა.-ს. გ-ის შექმნა შესაძლებელია მხოლოდ იქ, სადაც არსებობს მსხვილი სპეციალიზებული სას.-სამ. წარმოება. ამგვარი ტიპის გაერთიანება აჩქარებს ქალაქსა და სოფელს შორის არსებული განსხვავების დაძლევის პროცესს. ა.-ს. გ. შექმნილია ევრ. სოციალ. ქვეყნებშიც.

*ლიტ.:* Губин Е. П., Пути формирования аграрно-промышленных объединений, М., 1966.

*რ. გოგოხია.*

**აგრაფი** (ფრანგ. agrafe — საკინძი, შესაკრავი), *აბზინდის* ერთ-ერთი სახესხვაობა.

**აგრაფია** (ბერძნ. a — უარყ. ნაწ., graphō — ვწერ), წერის უნარის მოშლა ან სრული დაკარგვა. ავადმყოფი წერისას ვერ აბოლოებს სიტყვებს, ერთმანეთში ურევს სიტყვის მარცვლებს, ზოგჯერ სრულიად კარგავს ასოებისა და მარცვლებისაგან სიტყვის შედგენის უნარს. ა. შეიძლება მიმდინარეობდეს ფსიქიკისა და ხელის მოტორული ფუნქციის მოუშლელად. ხშირად დაერთვის მეტყველების მოშლას — *აფაზიას*. აღინიშნება თავის ტვინის ქერქის ზოგიერთი უბნის დაზიანების დროს. ა-ის მოვლენების კომპენსაცია შეიძლება სპეც. აღდგენითი სწავლების პროცესში.

**აგრახანის ნახევარკუნძული,** ნახევარკუნძული კასპიის ზღვის დას. სანაპიროზე (დაღესტნის ასსრ). ფართ. 212 *კმ²*, სიგრძე დაახლ. 50 *კმ*, სიგანე 8 *კმ*-მდე, შეფარდებითი სიმაღლე 20 *მ*-მდე. ნახევარუდაბნოა. ა. ნ-ს ევრის ამავე სახელწ. ყურე, რ-საც მდ. თერგი ერთვის.



ა. აგრბა.

**აგრბა** აზიზ რაშიდის ძე [დ. 2(15). VI. 1912, სოფ. ყულანურხვა, ახლანდ. გუდაუთის რ-ნი], აფხაზი საბჭ. მსახიობი და რეჟისორი, საქ. სსრ სახ. არტისტი (1954). დაამთავრა სოხუმის თეატრ. სტუდია (1934), შემდეგ სწავლობდა თბილ. რუსთაველის თეატრთან არსებულ აფხ. სტუდიაში (1936—38). 1931-იდან სოხუმის თეატრის აფხ. დასის მსახიობია, 1939—63 — ამავე დასის მთავარი რეჟისორი. განასახიერა სეიდიყის (ლაკერბაის „დანაყაი“), კელეშის (გ. გულიას „შავი სტუმრები“), ანანიას (სუმბათაშვილის „ღალატი“), ზაბელინის (პოგოდინის „კრემლის კურანტები“), გაცის (შავლოხოვის „სასიძო“), გოროდნიჩის (გოგოლის „რევიზორი“) და სხვა ჰეროიკული და კომედიური როლები. დადგა უ. შექსპირის „ოტელო“ (1941), გ. გულიას „შავი სტუმრები“ (1955), მ. ლაკერბაის „დანაყაი“ (1956), ხ. ჯოპუასა და ა. ხუათლანძიას „თაგვი ბელელში“ (1958) და „სახლი № 12“ (1959), ნ პოგოდინის „კრემლის კურანტები“ (1959) და სხვ. სპექტაკლები. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით.



რ. აგრბა.

**აგრბა** ვლადიმერ ვასილის ძე [5(18). VI. 1912, სოფ. მუგუძირხვა, ახლანდ. გუდაუთის რ-ნი, — 15. XII. 1937]. აფხაზი საბჭ. მწერალი. სკკპ წევრი 1930-იდან. დაამთავრა მოსკ. ჟურნალისტიკის ინ-ტი (1933). იყო მოსკოვის კრასნაია პრესნიას ალკკ რაიკომის მდივანი. 1934—37 ხელმძღვანელ კომკავშირულ და პარტ. სამუშაოზეა აფხ. ასსრ-ში. ა-ს პირველი პიესაა „ქარს დათესავ, ქარიშხალს მოიმკი“ (1928), მნიშვნელოვანი ნაწარმოებია მოთხრობა «კოლმეურნეობა „წინსვლის“ დაბადება» (1931). მისი ისტ. დრამა „სისხლიანი გზა“ (1931) ასახავს აფხაზი ხალხის ბრძოლას ადგილ. ფეოდალთა და მეფის მოხელეების წინააღმდეგ XIX ს. II ნახ-ში. ს. ჭანბასთან ერთად ა-მ დაწერა პიესა „გამარჯვება“ (1932).

**აგრბა** რაზამბეი მიხეილის ძე [დ. 9(22). V. 1913, სოფ. ყულანურხვა, ახლანდ. გუდაუთის რ-ნი], აფხაზი საბჭ. მსახიობი, საქ. სსრ სახ. არტისტი (1958). სკკპ წევრი 1946-იდან. დაამთავრა სოხუმის თეატრ. სტუდია. 1931-იდან სოხუმის თეატრის აფხ. დასის მსახიობია. აფხ. სცენაზე ლენინის სახე პირველად ა-მ შექმნა (დადიანის „ნაპერწკლიდან“, პოგოდინის „კრემლის კურანტები“). განასახიერა აფხაზი რევოლუციონერის ლაკობას (ჭანბას „ქერაზი“), პოლკოვნიკ ზახაროვის (ლაკერ-

ბაის „დანაყაი"), ქვანათის (ფაჩალიას „გუნდა"), ბატალბეის (სარქისიანის „უბრწყინვალესი მხეცები"), ძანთემირის (შავლოხოვის „სასიძო") და სხვ. დრამ. და კომედიური როლები.

**აგრეგატი** (ლათ. aggrego — ვუერთებ) ტ ე ქ ნ ი კ ა შ ი, 1. მანქანის ან მანქანათა კომპლექსის უნიფიცირებული კვანძი (ელექტროძრავა, რედუქტორი, ტუმბო და ა. შ.). დამოუკიდებლად ასრულებს ცალკეულ ფუნქციებს, ახასიათებს სრული ურთიერთშენაცვლებადობა; 2. ორი ან რამდენიმე სხვადასხვა ტიპის მანქანის, მოწყობილობის ან აპარატის შეერთებით მიღებული დანადგარი (*მილსაგლინავი აგრეგატი, ტურბოგენერატორი* და სხვ.); 3. მექანიკურად შეერთებული სას.-სამ. მანქანა-იარაღების ჯგუფი განსაზღვრული ოპერაციების შესასრულებლად (მაგ., სახნავი ა. — ტრაქტორი, გუთანი, ფარცხი).

**აგრეგატი** მ ი ნ ე რ ა ლ ო გ ი ა ს ა და პ ე ტ რ ო გ რ ა ფ ი ა შ ი, სხვადასხვა ფორმისა და აგებულების ერთი ან რამდენიმე მინერალის მარცვლების დაგროვებით ან შეზრდით წარმოქმნილი ქანი. განარჩევენ: შეცემენტებულ, ფაშარ, მიწისებრ, ფოროვან და მკვრივ ა-ს. მარცვლების ფორმის მიხედვით: მარცვლოვანს, კრისტალურს, ნემსისებრს, ჩხირისებრს, ბოჭკოვანს, აბლანდულ-ბოჭკოვანს, რადიალურ-სხივოსნურს, თანაბრად მარცვლოვანს, ნაჭუჭისებრს, ნაჟონს და სხვ.; შემადგენლობის მიხედვით შეიძლება იყოს მარტივი ანუ ერთმინერალიანი (მაგ., კვარციტი შედგება მხოლოდ კვარცისაგან, მარმარილო მხოლოდ კალციტისაგან) და მრავალმინერალიანი ანუ რთული (მაგ., გრანიტი არის კვარცის, მინდვრის შპატისა და ქარსის ა.).

**აგრეგატული უნიფიცირებული სისტემა,** საერთო სამრეწველო დანიშნულების ავტომატიკის პნევმატიკურ საშუალებათა სისტემა, შედგენილი უნიფიცირებული შესასვლელი და გამოსასვლელი პარამეტრების მქონე ცალკეული ფუნქციური ბლოკებისაგან. ბლოკები და ხელსაწყოები უნიფიცირებულია კონსტრუქციულადაც (შეიცავს უნიფიცირებულ კვანძებს, დეტალებსა და მისაერთებელ არმატურას). ა. უ. ს. ისეა აგებული, რომ შედარებით მცირე რაოდენობის ბლოკების გარკვეული ურთიერთშეერთებით შეიძლება შედგეს საწარმოო პროცესთა ავტომ. კონტროლისა და რეგულირების სხვადასხვა სირთულისა და დანიშნულების სისტემები. ელექტრულ ხელსაწყოებთან ერთად მუშაობისათვის ა. უ. ს-ს აკომპლექტებენ ელექტროპნევმატიკური და პნევმოელექტრული გარდამქმნელებით. ა. უ. ს-ის ბლოკები და ხელსაწყოები ცეცხლგამძლე და საიმედოა. იყენებენ ქიმ., ნავთობის, თბოენერგეტ., აირის, კვების მრეწველობაში და სხვა დარგებში საწარმოო პროცესების ავტომ. კონტროლისა და რეგულირებისათვის.




ნახ. 1. აგრეგატულ ჩარხზე დამუშავების სქემები: ა, ბ, გ, დ — დეტალების დამუშავება ერთი, ორი და სამი მხრიდან; ე — პოზიციური დამუშავება (A, B, C — მუშა პოზიციები, D — ჩასატვირთი პოზიცია).

**აგრეგატული ჩარხი,** ნორმალიზებული, კინემატიკურად ერთმანეთთან დაუკავშირებელი კვანძებისაგან (აგრეგატებისაგან) შემდგარი სპეციალური ლითონსაჭრელი ჩარხი. იყენებენ მსხვილსერიულ და მასობრივ წარმოებაში ნახვრეტების ბურღვისა და შიგჩარხვისათვის, კუთხვილების მოსაჭრელად, ზედაპირების ფრეზვისათვის და სხვ. ა. ჩ-ზე შეიძლება რამდენიმე ზედაპირის ერთდროულად დამუშავება. დასამუშავებელი დეტალი ჩვეულებრივ უძრავად მაგრდება მაგიდაზე და მუშავდება ერთი ან რამდენიმე მხრიდან შპინდელებში ჩამაგრებული იარაღებით (ნახ. 1). ერთდროულად მომუშავე იარაღების რაოდენობა ზოგჯერ 100-მდე აღწევს (ნახ. 2). ა. ჩ-ის ძალურ კვანძებს აქვს ინდივიდუალური ამძრავები, რ-თა მოძრაობის ურთიერთდამოკიდებულებასა და თანამიმდევრობას აწესრიგებს მართვის ერთიანი სისტემა. ძირითადი სტანდარტული კვანძი — ძალური თავი — აბრუნებს შპინდელებს და ხშირად მათ მიწოდებასაც უზრუნველყოფს. ძალური თავების სიდიდის მიხედვით ა. ჩ.




ნახ. 2. 60 შპინდელიანი სამმხრივი საბურღი აგრეგატული ჩარხის საერთო ხედი. 1. ძალური თავები; 2 შპინდელიანი კოლოფები, 3, დასამუშავებელი დეტალის ჩასამაგრებელი სამარჯვი; 4. სადგარის შუა ნაწილი; 5. ჰორიზონტალური სადგარები; 6. სვეტი; 7. ელექტროძრავები.

შეიძლება იყოს მცირე, საშ. და მსხვილი. ა. ჩ-ის კონსტრუირებისას განსაკუთრებული ყურადღება ეთმობა უნიფიცირებული კვანძების საიმედოობის გაზრდასა და სხვა დეტალების დასამუშავებლად ჩარხის სწრაფი გამართვის შესაძლებლობას. ამ მიზნით დამუშავებულია საერთო საკავშ. ნორმალები მისაერთებელი კვანძების ზომებისათვის. სსრკ-ში და ეკონომიური ურთიერთდახმარების საბჭოს სხვა ქვეყნებში 1966 შემოიღეს ა. ჩ-ის ძირითადი ძალური კვანძების 7 ტიპზომა. ა. ჩ. მაღალმწარმოებლური და ეკონომიურია, კონსტრუირების, აგებისა და მომსახურების მხრივ მარტივია, ხასიათდება ნაკეთის დამუშავების მაღალი სიზუსტით და სხვ. დეტალების მექან. დამუშავების ტექნოლ. ხაზი ზოგჯერ მთლიანად ა. ჩ-ებისაგან შედგება (იხ. *ავტომატური ხაზი*).

*ლიტ.*: З у з а н о в Г. И., Агрегатные станки, М., 1948; М е л а д з е Г. И., Ц в е т к о в В. Д., А й з м а н Д. С., Агрегатные станки, М., 1964.

**აგრეგაცია** უ ჯ რ ე დ ე ბ ი ს ა (ბიოლ.), მსგავსი უჯრედების შეწებება მრავალუჯრედიან წარმონაქმნად — აგრეგატად. ა. ხდება როგორც ორგანიზმის ნორმალური განვითარების დროს, ისე ექსპერიმენტის ჩატარებისას — უჯრედების ხელოვნური განცალკევების შემდეგ (მაგ., პროტეოლიზური ფერმენტებისა და იმ ნივთიერებების გავლენით, რ-თაც კალციუმის იონების შეკავშირების უნარი აქვთ). უჯრედის ა-ის უნარი დამოკიდებულია გარემოს იონურ შედგენილობასა და ტემპრაზე, ხოლო ზოგიერთი მონაცემით — იმ სპეციფ. ცილოვანი ბუნების მქონე ნივთიერებებზეც, რ-ებიც უჯრედის ზედაპირზე ჩნდება და მათ შეწებებას აიოლებს.

**აგრემანი** (ფრანგ. agrément — თანხმობა), სახელმწიფოს თანხმობა მიიღოს უცხო სახელმწიფოს მიერ შემოთავაზებული პირი დიპლომატიური წარმომადგენლობის მეთაურად. ა-ის გამოთხოვა და მიღება აუცილებლად წინ უსწრებს დიპლომატიური წარმომადგენლის დანიშვნას. ა-ის გამოთხოვისას სახელმწიფოს ეგზავნება დასანიშნავი პირის ბიოგრაფიული ცნობა. უარი ა-ის მიცემაზე დასაშვებია მიზეზის დაუსახელებლად და არამეგობრულ აქტად არ მიიჩნევა. ზოგიერთი სახელმწიფოს პრაქტიკაში ა. საჭიროა სამხ., სამხ.-საზღვ. და სამხ.-საჰაერო *ატაშეს* დასანიშნავადაც.

**აგრეჟე** (ფრანგ. agrégé, სიტყვასიტყვით — საზოგადოებაში, კორპორაციაში გაერთიანებული), სამეცნ. ხარისხი. შემოიღეს საფრანგეთში 1808. იძლევა მასწავლებლობის უფლებას ლიცეუმებსა და უნ-ტების ზოგიერთ ფაკ-ტზე.

**აგრესია** (ლათ. aggressio — თავდასხმა), სახელმწიფოს მიერ შეიარაღებული ძალის გამოყენება სხვა სახელმწიფოს სუვერენიტეტის, ტერიტ. მთლიანობის თუ პოლიტ. დამოუკიდებლობის წინააღმდეგ. თანამედროვე საერთაშ. სამართალი კატეგორიულად კრძალავს ა-ს, როგორც საერთაშ. მშვიდობის წინააღმდეგ მიმართულ დანაშაულს. ა-ს დამახასიათებელი ნიშანია ის, რომ მისი ჩამდენი, აგრესორი, პირველი ესხმის თავს მეორე სახელმწიფოს. ამიტომ ა-ის მსხვერპლის თავდაცვითი ღონისძიება და სხვა სახელმწიფოთა დახმარება, აგრეთვე გაეროს ან სხვა საერთაშ. ორგანიზაციის კოლექტ. ღონისძიებანი ა-ის აღსაკვეთად სავსებით კანონიერია და არ წარმოადგენს ა-ს, თუნდაც ეს თავდაცვითი ღონისძიებანი შეტევით საომარ მოქმედებაში გადაიზარდოს.

ა-ის ცნება გულისხმობს მხოლოდ საერთაშ. კონფლიქტს და არა შეიარაღებულ ბრძოლას სახელმწიფოში მოსახლეობის სხვადასხვა ნაწილებს შორის (სამოქალაქო ომს). ამავე დროს ა-ად ჩაითვლება სახელმწიფოს მიერ იარაღის გამოყენება თავისი ბატონობის შესანარჩუნებლად სხვა ხალხზე, რ-იც, ახორციელებს რა თვითგამორკვევის უფლებას, იბრძვის თავისუფლებისა და დამოუკიდებლობისათვის; ამ ხალხის ბრძოლა და მისდამი დახმარება კი ა-ს არ წარმოადგენს.

ა. დამახასიათებელია ექსპლუატატორული სახელმწიფოს საგარეო პოლიტიკისათვის, განსაკუთრებით იმპერიალიზმის ეპოქაში. ამიტომ დიდი ოქტომბრის სოციალ. რევოლუციამდე საერთაშ. სამართალი ომს თვლიდა საგარეო პოლიტიკის განხორციელების კანონიერ საშუალებად, ომის უფლებას კი — სახელმწიფოს ერთ-ერთ ძირითად სუვერენულ უფლებად. კაცობრიობის ისტორიაში პირველი ქვეყანა, რ-მაც ამის წინააღმდეგ გაილაშქრა, საბჭოთა სახელმწიფო იყო: მისი საგარეო პოლიტიკის პირველივე აქტმა ა. გამოაცხადა კაცობრიობის საწინააღმდეგო უმძიმეს დანაშაულად (იხ. *დეკრეტი ზავის შესახებ*). I მსოფლიო ომის შემდეგ შექმნილი ერთა ლიგა თითქოს მშვიდობის უზრუნველყოფას ისახავდა მიზნად, მაგრამ მისი წესდებით ზოგ შემთხვევაში ომი კანონიერად იყო მიჩნეული. ამიტომ ერთა ლიგის ასამბლეის 1927 დეკლარაციას ა-ის აკრძალვის შესახებ პრაქტიკული მნიშვნელობა არ ჰქონდა. ა-ის აკრძალვის პრინციპის საყოველთაო აღიარებას ნიშნავდა *კელოგ-ბრიანის პაქტი* (1928), რ-მაც დაგმო ომი, როგორც სახელმწ. პოლიტიკის იარაღი და ხელმომწერ სახელმწიფოებს დააკისრა ვალდებულება საერთაშ. დავა მხოლოდ მშვიდობიანი საშუალებებით გადაეჭრათ. ა-ის აღსაკვეთად იყო მიმართული სსრკ 1925—41 ხელშეკრულებები თავდაუსხმელობისა და ნეიტრალიტეტის შესახებ თურქეთთან, გერმანიასთან, საფრანგეთთან, იტალიასთან და სხვ.

ა-ის აკრძალვას, როგორც თანამედროვე საერთაშ. სამართლის ერთ-ერთ ძირითად იმპერატიულ პრინციპს, შეიცავს გაეროს წესდებაც, რ-ის თანახმად გაეროს უპირველესი ამოცანაა „შეინარჩუნოს საერთაშორისო მშვიდობა და უშიშროება და ამ მიზნით განახორციელოს ეფექტური კოლექტიური ღონისძიებანი მშვიდობისათვის საფრთხის ასაცილებლად და აღსაკვეთად და აგრესიის აქტების ან მშვიდობის სხვა დარღვევათა ჩასახშობად..."

(მ. 1, პ. 1); წესდება ავალებს გაეროს წევრ სახელმწიფოებს „...თავი შეიკავონ თავიანთ საერთაშორისო ურთიერთობებში ძალისმიერი მუქარისაგან ან ძალის გამოყენებისაგან ამა თუ იმ სახელმწიფოს ტერიტორიული მთლიანობის თუ პოლიტიკური დამოუკიდებლობის წინააღმდეგ...“(მ. 2, პ. 4). ა. უმძიმეს საერთაშ. დანაშაულად არის აღიარებული ნიურნბერგისა და ტოკიოს *საერთაშორისო სამხედრო ტრიბუნალების* წესდებებსა და განაჩენებში.

ა-ის ამგვარი კვალიფიკაციიდან გამომდინარეობს აგრესორი სახელმწიფოს საერთაშორისო-სამართლებრივი პასუხისმგებლობა, როგორც პოლიტიკური (სუვერენიტეტის დროებითი შეზღუდვა და სხვ.), ისე მატერიალური (*რესტიტუცია, რეპარაცია*); ამასთან, სისხლის სამართლის პასუხისმგებლობა ეკისრებათ იმ პირებს, რ-ებსაც ბრალი მიუძღვით ა-ის დაგეგმვაში, მომზადებაში, გაჩაღებასა და განხორციელებაში (იხ. *ომის დამნაშავენი*). ა-თვის პასუხისმგებლობის პრინციპი განხორციელდა II მსოფლიო ომთან დაკავშირებული საერთაშორისო აქტებით (გერმანიის დამარცხების დეკლარაცია, პოტსდამის შეთანხმებანი, საერთაშ. სამხ. ტრიბუნალთა წესდებანი და განაჩენები, საზავო ხელშეკრულებანი 1947). ა-ის აღიარება უმძიმეს საერთაშ. დანაშაულად აუცილებელს ხდის ა-ის ცნების ზუსტ განსაზღვრას, ე. ი. საყოველთაო საერთაშ. შეთანხმებას იმაზე, თუ სახელდობრ რა მოქმედება უნდა ჩაითვალოს ა-ის აქტად. ეს შემაკავებელ გავლენას მოახდენს პოტენციურ აგრესორზე, გააადვილებს ა-ის აქტის დადგენასა და აღკვეთას, აგრეთვე ა-ის მსხვერპლისადმი დახმარებას და მისი კანონიერი ინტერესების დაცვას.

ა-ის ცნების ზუსტი განსაზღვრის ინიციატორია სსრკ. 1933 ჟენევის განიარაღების კონფერენციას საბჭ. მთავრობამ წარუდგინა ა-ის განსაზღვრის საყოველთაო დეკლარაციის პროექტი; კონფერენციის კომიტეტმა იგი მოიწონა, მაგრამ იმპერიალისტურმა სახელმწიფოებმა ჩაშალეს დეკლარაციის მიღება. სსრკ მიერ შეთავაზებულმა ა-ის განსაზღვრამ მაინც პოვა საერთაშ. აღიარება: იგი საფუძვლად დაედო ლონდონის სამ კონვენციას (1933) სსრკ და 11 მეზობელ სახელმწიფოს შორის და მნიშვნელოვან როლს ასრულებდა მომდევნო წლების საერთაშ. პრაქტიკაში.

II მსოფლიო ომის შემდეგ სსრკ-მა განაახლა მეცადინეობა ა-ის განსაზღვრისათვის. სსრკ ინიციატივით ეს საკითხი განიხილა გაეროს გენერალური ასამბლეის V (1950), VI (1951–52), VII (1953), IX (1954) და XII (1957) სესიებმა. 1953 სსრკ-მა გაეროს გენერალურ ასამბლეას წარუდგინა რეზოლუციის პროექტი, რ-შიც საკუთრივ ა-ის (ე. ი. შეიარაღებული ა-ის) ცნებასთან ერთად მოცემული იყო არაპირდაპირი ა-ის, ეკონ. ა-ის და იდეოლოგიური ა-ის ცნებები.

გაეროს გენერალური ასამბლეის XXII სესიამ (1967) ერთხმად მოიწონა სსრკ წინადადება ა-ის განსაზღვრის დაჩქარებისა და ამ მიზნით სპეც. კომიტეტის შექმნის შესახებ. 35 სახელმწიფოს წარმომადგენლებისაგან შემდგარმა სპეც. კომიტეტმა 1968 გადაწყვიტა, რომ, უპირველეს ყოვლისა, უნდა განისაზღვროს ა-ის ყველაზე საშიში ფორმის — შ ე ი ა რ ა ღ ე ბ უ ლ ი ა-ის — ცნება. კომიტეტის მუშაობას საფუძვლად დაედო სსრკ-ის მიერ 1970 წარდგენილი ახალი პროექტი. 1974 მაისში კომიტეტმა შეასრულა თავისი დანიშნულება, გენერალურ ასამბლეას მოუმზადა ა-ის განსაზღვრების ტექსტი, რ-ის მიხედვით ა-ის აქტად ჩაითვლება (მიუხედავად იმისა, ომი გამოცხადებულია თუ არა): სახელმწიფოს შეიარაღებული ძალების შეჭრა ან თავდასხმა სხვა სახელმწიფოს ტერიტორიაზე და მისი ოკუპაცია თუ ანექსია; სხვა სახელმწიფოს ნავსადგურის ან საზღვაო ნაპირის სამხ. ბლოკადა; თავდასხმა მის შეიარაღებულ ძალებზე; შეთანხმების თანახმად სხვა სახელმწიფოს ტერიტორიაზე მყოფი შეიარაღებული ძალების იმგვარი გამოყენება, რაც არღვევს შეთანხმების პირობებს, აგრეთვე მათი იქ დატოვება შეთანხმების მოქმედების შეწყვეტის შემდეგ; სხვა სახელმწიფოსათვის ნების დართვა, რომ მან მის განკარგულებაში გადმოცემული ტერიტორია გამოიყენოს ა-ისათვის მესამე სახელმწიფოს წინააღმდეგ; სხვა სახელმწიფოში იმ შეიარაღებული ბანდების, არარეგულარული ძალების ან დაქირავებულთა შეგზავნა, რომელთა მოქმედება ა-ს უთანაბრდება. განსაზღვრება ითვალისწინებს, რომ *უშიშროების საბჭოს* შეუძლია სხვა აქტებიც მიიჩნიოს ა-ად. ვერავითარი პოლიტ., ეკონ., სამხ. თუ სხვა მოსაზრება ა-ს ვერ გაამართლებს, იგი იწვევს საერთაშ. პასუხისმგებლობას.

*ლიტ.*: Багинян К. А., Борьба Советского Союза против агрессии, М., 1959; Курс международного права, т. 2, М., 1967, гл. 5; т. 4, М., 1968, гл. 8; Левин Д. Б., Международное право и сохранение мира, М., 1971; Чхиквадзе В., Богданов О., Определение агрессии — важный инструмент борьбы за мир, «Международная жизнь», 1969, № 7.

*გ. ჟვანია.*

**აგრესიული გარემო,** კ ო რ ო ზ ი უ ლ ი გ ა რ ე მ ო, თხევადი ან აირადი გარემო, რ-იც იწვევს მყარი სხეულების დაშლას ანუ კოროზიას. მაგ., ლითონებისათვის ა. გ. შეიძლება იყოს წყალი, ჰაერი, ქლორი, ელექტროლიტების წყალხსნარები და სხვ.; ნებისმიერი გარემო მეტ-ნაკლებად მოქმედებს მასში მოთავსებულ ნივთიერებებზე, მაგრამ იგი შეიძლება აგრესიულად ჩაითვალოს მაშინ, თუ ნივთიერების დაშლა ძლიერ შესამჩნევია. ჩვეულებრივად გარემოს აგრესიულად თვლიან რომელიმე ნივთიერების მიმართ, მაგ., ტუტეთა და მჟავათა ხსნარები, ზღვის წყალი ა. გ-ა ალუმინისათვის, მაშინ როდესაც ჰაერი, მტკნარი წყალი და კონცენტრირებული აზოტმჟავა ალუმინზე არ მოქმედებს. ა. გ-ს ტემპ-რის ზრდასთან ერთად იზრდება მისი აგრესიულობაც.

**აგრიგენტუმი,** ძვ. ბერძნული ქალაქი სიცილიის სამხრ. სანაპიროზე; იხ. *აგრიჯენტო*.

**აგრიკოლა** (Agricola) გეორგ [ნამდვ. გვარია ბ ა უ ე რ ი. ლათ. agricola — მიწათმოქმედი, გერმ. სიტყვის — Bauer თარგმანია] (1494–1555), გერმ. ექიმი, მინერალოგი და მეტალურგი. მუშაობდა ქალაქის ექიმად ჩეხიის სამთამადნო და მეტალურგიული მრეწვ. ცენტრში — ქ. იახიმოვში. პირველმა შეადგინა სასარგებლო წიაღისეულის, მისი დამუშავების ხერხებისა და მეტალ პროცესების სისტემ. აღწერილობა, შეისწავლა 20 ახალი მინერალი და დაადგინა გარეგანი ნიშნების მიხედვით მათი განსაზღვრის მეთოდები, აღწერა მაღაროებში გავრცელებული დაავადებანი, გამოიკვლია მათი გამომწვევი მიზეზები და შეიმუშავა ამ დაავადებებთან ბრძოლის ღონისძიებათა სისტემა. ა. პროფ. ჰიგიენის ერთ-ერთი პიონერია. მისი შრომა „სამთო საქმისა და მეტალურგიისათვის“ (დაიწერა 1550, გამოქვეყნდა 1556, რუს. თარგმანი 1962) ორი საუკუნის მანძილზე ითვლებოდა სამთო ტექნიკისა და მეტალ. სახელმძღვანელოდ.

**აგრიკოლა** გნეუს იულიუს (Gneus Iulius Agricola) (40–93), რომაელი სახელმწიფო მოღვაწე და მხედართმთავარი. მოღვაწეობა დაიწყო როგორც სამხედრო ტრიბუნმა. 59 პირველად მონაწილეობდა ბრიტანეთზე ლაშქრობაში. 64 დაინიშნა აზიის კვესტორად. 74–76 იყო აკვიტანიის მმართველი. 77 მიიღო კონსულის წოდება. 77–84 კვლავ გაილაშქრა ბრიტანეთზე და დაიპყრო იგი. დიდი როლი ითამაშა ბრიტანეთის რომანიზაციაში.

**აგრიკოლა** (Agricola) მიქაელ (ნამდვ. გვარი ს ი მ ო ნ ს ო ნ ი) (დაახლ. 1508 ან 1510 — 9. IV. 1557), რეფორმაციის მეთაური ფინეთში. ფინური ლიტერატურის მამამთავარი. 1536–39 იყო *ლუთერისა* და *მელანქთონის* მოწაფე ვიტენბერგის უნ-ტში. 1554-იდან იყო აბოს ეპისკოპოსი. 1556–57 მონაწილეობდა შვეციის ელჩობაში მოსკოვს. 1542 გამოსცა პირველი ფინური „ანბანი“, 1548 თარგმნა ახალი აღთქმა, 1551–52 — ძველი აღთქმის ნაწილი. შეიმუშავა ფინური დამწერლობის პრინციპები და საფუძველი ჩაუყარა სალიტერატურო ენას. ქრისტიანული ლიტ-რის მნიშვნელოვან ნაწარმოებთა თარგმანებს დაურთო ნარკვევები, ფინეთის ისტორიის, კულტურისა და წარმართული სარწმუნოების შესახებ.

**აგრიკოლა** (Agricola) რუდოლფ [ნამდვ. გვარი ჰ უ ი ს მ ა ნ ი (Huysman)] (1443–1485), ჰუმანისტი, ფილოსოფოსი. დაიბადა ნიდერლანდში. განათლება მიიღო ჰოლანდიასა და გერმანიაში. 1468–79 ცხოვრობდა იტალიაში. გერმანიაში დაბრუნების შემდეგ ენერგიულად ავრცელებდა ჰუმანისტურ იდეებს. საჯარო ლექციებში, წერილებში, ლექსებსა და ფილოსოფიურ შრომებში მკაცრად აკრიტიკებდა სქოლასტიკას, მოითხოვდა მეცნ. აზრის თავისუფალ განვითარებას. ა. გამოირჩეოდა ინტერესთა მრავალმხრივობით (იცოდა ძველი და ახალი ენები, გატაცებული იყო მუსიკით, ფერწერით და სხვ.). მის შრომებში ასახულია ეპოქის მოწინავე პედ. იდეებიც.


გეორგ აგრიკოლა.

**აგრიკულტურა** (ლათ. agricultura — მემინდვრეობა, მიწათმოქმედება), ა გ რ ო კ უ ლ ტ უ რ ა, მიწათმოქმედების კულტურის ამაღლების ღონისძიებათა ერთობლიობა. მოძველებული ტერმინია.

**აგრიპა,** პ უ ბ ლ ი კ ი ო ს ა გ რ ი პ ა, იბერიის სამეფოს სახელმწ. მოღვაწე II ს-ში, ფარსმან II-ის დროს. *არმაზის ბილინგვის* ბერძნულ ტექსტში იხსენიება *პიტიახშად*, არმაზულ ტექსტში — *ეზოსმოძღვრად*.

**აგრიპა** (Agrippa) (I–II სს.), რომაელი ფილოსოფოსი, გვიანდელი *სკეპტიციზმის* წარმომადგენელი. ცდილობდა დაესაბუთებინა ჭეშმარიტი ცოდნის წვდომის შეუძლებლობა, სკეპტიკოსებთან ერთად მოითხოვდა თავის შეკავებას მეცნიერული მსჯელობისაგან. ჩვენამდე მოღწეულია ა-ს ხუთი ტროპი — წინააღმდეგობის შესახებ, დასაბუთების უსასრულობაში სვლის შესახებ, ფარდობითობის შესახებ, დაუსაბუთებელი დებულების მიღების შესახებ, დასაბუთებაში ლოგ. წრის შესახებ. ეს ტროპები ა-მ დაუმატა *ენესიდემეს* ათ ტროპს. ა-ს ტროპებში გადმოცემულია შემეცნების პროცესისათვის დამახასიათებელი სიძნელეები.


მარკუს ვიფსანიუს აგრიპა. ლუვრი. პარიზი.

**აგრიპა** მარკუს ვიფსანიუს (Marcus Vipsanius Agrippa) (დაახლ. ძვ. წ. 63–12), რომაელი მხედართმთავარი და სახელმწ. მოღვაწე, იმპერატორ *ავგუსტუსის* უახლოესი მეგობარი და თანამოღვაწე, მისი ასულის — იულიას მეუღლე. ოქტავიანე ავგუსტუსთან ერთად იყო აპოლონიაში, საიდანაც 44 აპრ., იულიუს კეისრის მოკვლის შემდეგ, რომში დაბრუნდა. 41–40 მონაწილეობდა პერუზიის ომში, 37 აირჩიეს კონსულად. 36 მილესსა და ნავლოქოსთან სექსტუს *პომპეუსზე* გამარჯვების ჯილდოდ საზღვ. ძალების მთავარსარდლის წოდება (corona navalis) მიიღო. 31 ხელმძღვანელობდა საზღვ. ბრძოლას ანტონიუსისა და კლეოპატრას წინააღმდეგ აქციუმის კონცხთან. 20-19 ჩაახშო ესპანური ტომების აჯანყება. 23 ავგუსტუსმა განსაკუთრებული ნდობის ნიშნად გადასცა პირადი ბეჭედი

და ა. ფაქტობრივად იმპერატორის თანამმართველი გახდა. რომსა და გალიაში ააგო აბანოები, 2 აკვედუკი, იულიუსების გვარის მფარველი ღმერთთა ტაძარი — პანთეონი და სხვ. არის ავტორი ავტობიოგრ. ნაწარმოებისა და გეოგრ. კომენტარებისა, რ-ებსაც ჩვენამდე არ მოუღწევია (გამოიყენეს *სტრაბონმა* და *პლინიუს უფროსმა*).

**აგრიპა ნეტესჰაიმელი** (Agrippa von Nettesheim, ნამდვ. სახელი ჰაინრიხ კორნელიუსი) (24. IX. 1486 — 18. II. 1535), გერმანელი მოაზროვნე და ჰუმანისტი, თანაუგრძნობდა რეფორმაციას. აქტიურად იბრძოდა კლერიკალიზმის წინააღმდეგ; თეოლ. მოსაზრებებით ცდილობდა შეეერთებინა *ნეოპლატონიზმი, კაბალა, ალქიმია, ასტროლოგია* და *მაგია*. მაგიას ბუნებაზე გაბატონების იარაღად თვლიდა. *უნივერსუმში* არჩევდა სამ სფეროს — ელემენტების, ვარსკვლავების ცისა და ინტელიგიბილურ ანუ ანგელოზების სფეროს. მისი აზრით, უნივერსუმის შინაგან კავშირს ქმნის მიწიერი სული, რ-იც მეოთხე ელემენტს წარმოადგენს. შემეცნების მიზანია ბუნებაზე გაბატონება. ადამიანი მიკროკოსმოსია და წილი აქვს მსოფლიო ქმედითს ძალაში, ამიტომ საკუთარი თავის შემეცნებით შეუძლია შეიმეცნოს სამყაროს უფრო მაღალი ძალები. მოგვიანო შრომებში ა. ნ-ს დაკარგული აქვს როგორც მაგიის, ისე ფილოს. რწმენა და მოითხოვს ღვთიური გამოცხადებით დაკმაყოფილებას. თავისუფალი აზროვნებისათვის ა. ნ-ს ოფიციალური ეკლესია სდევნიდა.


აგრიპინა იულია უმცროსი. კაპიტოლიუმის მუზეუმი. რომი.

**აგრიპინა** იულია უმცროსი (Iulia Agrippina Minor) (16—59), *გერმანიკუსისა* და აგრიპინა უფროსის ასული, თავისი ბიძის, იმპერატორ *კლავდიუსის* მეოთხე ცოლი. პირველი ქმრისაგან ჰყავდა ვაჟი დომიციუსი (შემდეგში *ნერონი*), რ-იც მისი დაჟინებითი მოთხოვნით იშვილა კლავდიუსმა. ა-მ მოწამლა კლავდიუსი (54) და ხელი შეუწყო ნერონის იმპერატორად გახდომას. ნერონის მმართველობის წლებში დიდი გავლენით სარგებლობდა საიმპერატორო კარზე, ნერონს აშინებდა დედის პატივმოყვარული ზრახვები და მოაკვლევინა იგი.

**აგრის ბრძოლა 1751,** ქართლ-კახეთის მხედრობის ბრძოლა ჭარ-ბელაქნისა და შაქის გაერთიანებულ ლაშქართან მდ. აგრისწყლის (აგრიჩაი, ალაზნის შენაკადი, ახლანდ. აზერბ. სსრ) მიდამოებში. 1751 იანვ. თეიმურაზ II-მ და ერეკლე II-მ გაილაშქრეს დაღესტნელ მოთარეშეთა მთავარი პლაცდარმის — ჭარ-ბელაქნის ე. წ. *უბატონო თემების* დასამორჩილებლად. ქართველთა ლაშქარს ახლდა განჯელთა და საქართველოში მცხოვრებ მაჰმადიანთა (*ელები*) რაზმებიც. ქართველთა მოკავშირე იყო შაქის ხანი აჯი-ჩალაბიც, რ-იც შემდეგ ჭარელ ლეკებს მიემხრო. ლაშქრობის ბედი 11 თებ. ბრძოლამ გადაწყვიტა. ქართველთა მეწინავე ლაშქარმა (ქიზიყისა და სომხით-საბარათიანოს რაზმები) მტრის ცენტრი გაარღვია, მაგრამ დიდძალი ქვეითი ლაშქრით ჩასაფრებული აჯი-ჩალაბი მოულოდნელად დაესხა თავს ქართველთა მარცხენა ფრთას, რ-შიც ქსნისა და არაგვის საერისთავოების რაზმები შედიოდა. ქართველთა ლაშქრის მაჰმადიანური ნაწილი უბრძოლველად უკუიქცა. ქართველები დამარცხდნენ. ერეკლე II თავადმა პაპა *ბებურიშვილმა* და გლეხმა დავით *ბოსტაშვილმა* გადაარჩინეს განსაცდელს.

*წყარო*: ბარათაშვილი ი., ცხოვრება-ანდერძი, ა. იოსელიანის გამოც., თბ., 1950; ორბელიანი პ., ამბავნი ქართლისანი, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ნაწ. 2, დ. ჩუბინაშვილის გამოც., სპბ., 1854. *ლ. ტუხაშვილი.*


აგრიჯენტო. დიოსკურთა ტაძარი.

**აგრიჯენტო** (Agrigento), 1927-მდე ჯირჯენტი, ქალაქი იტალიაში (კ. სიცილიის სამხრ. ნაწილი). აგრიჯენტოს პროვ. ადმ. ცენტრი. 51,7 ათ. მცხ. (1968, შეფასება). გოგირდის მოპოვების ცენტრი (გააქვთ პორტო-ემპედოკლედან). ძველად ა-ს ადგილას იყო ბერძ. ქალაქი აკრაგანტი (ძვ. ბერძ. Akragas, ლათ. Agrigentum), დორიული კოლონია, რ-იც როდოსელებმა დააარსეს (დახლ. ძვ. წ. 582). ა. ანტ. ხმელთაშუა ზღვისპირეთის მსხვილი სავაჭრო ცენტრი იყო. ძვ. წ. 405 დაანგრიეს კართაგენელებმა, აღადგინა *ტიმოლეონმა* ძვ. წ. 341. *პუნიკური ომების* დროს ა. რომაელებმა აიღეს (ძვ. წ. 262) და გაძარცვეს, ხოლო მისი მოსახლეობა მონებად გაყიდეს. სიცილიის მონათა პირველი აჯანყების (ძვ. წ. 137 — 132) დროს ა. იყო აჯანყების ერთ-ერთი მთავარი ცენტრი. შუა საუკუნეებში ბიზანტიას ეკუთვნოდა. 828 არაბებმა დაიპყრეს, 1086 — ნორმანებმა. შემორჩენილია ანტ. ქალაქის ნანგრევები (ძვ. წ. VI — V სს. ბერძ. ტაძრები და სხვ.).

**აგრო...** (ბერძ. agros — მინდორი), რთული სიტყვის პირველი შემადგენელი ნაწილი. ნიშნავს სამიწათმოქმედოს, აგრონომიულს (მაგ., აგროტექნიკა, აგროქიმია).

**აგრობიოლოგია** (*აგრო...* და *ბიოლოგია*), ზოგად ბიოლ. კანონზომიერებათა გამოყენება სას.-სამ. წარმოებაში. XX ს. 40—50-იან წწ. ტ. ლისენკო და მისი მიმდევრები უსაფუძვლოდ ცდილობდნენ შეეცვალათ ცნება „ბიოლოგია" ტერმინ „ა-ით". ბოლო დროს საბჭ. სამეცნ. ლიტ-რაში „ა-ის" ნაცვლად იხმარება *სასოფლო-სამეურნეო ბიოლოგია*.

**აგრობიოცენოზი** (*აგრო...* და ბერძ. bios — სიცოცხლე, koinos — საერთო), ორგანიზმთა თანასაზოგადოება კულტურულ მცენარეთა ნათესებსა და ნარგავებში; მეორეულ *ბიოცენოზთა* ერთ-ერთი ფართოდ გავრცელებული ფორმა. კულტურული მცენარის ყოველი სახეობა აყალიბებს მისთვის დამახასიათებელ ა-ს კონსტანტური (მუდმივი) და დომინანტური (გაბატონებული) სახეობების სერიებით (იხ. *აგროფიტოცენოზი*). პირველადი ბიოცენოზისაგან განსხვავებით ა-ს თვითმარეგულირებელ პროცესთა მკვეთრი შესუსტების გამო არ შესწევს ხანგრძლივი დამოუკიდებელი არსებობის უნარი, მის საარსებო პირობებს ადამიანი აწესრიგებს. ა-ის მნიშვნელოვანი თავისებურებაა აგრეთვე მცენარეჭამია ცხოველთა ზოგიერთი სახეობის (პირველ ყოვლისა მავნებლების, განსაკუთრებით მწერების) დომინირება. ა-ის ენერგეტ. საფუძველია კულტივირებული მცენარე, რ-იც თანამეზავრ სარეველა სახეობებთან ერთად განსაზღვრავს ამ ადგილებში ცხოველთა მოსახლეობის შემადგენლობას.

**აგროკლიმატოლოგია** (*აგრო...* და ბერძ. klima — კლიმატი, logos — მეცნიერება), სასოფლო-სამეურნეო კლიმატოლოგია, კლიმატოლოგიის დარგი, რ-იც შეისწავლის *კლიმატს*, როგორც სას.-სამ. ფაქტორს. კლიმატი დიდ გავლენას ახდენს სას.-სამ. კულტურებისა და ცხოველების გეოგრ. გავრცელებაზე, მათ ზრდა-განვითარებაზე, მოსავლიანობასა და პროდუქტიულობაზე, სას.-სამ. მავნებლებისა და დაავადებათა გავრცელებაზე. კლიმ. პირობები განსაზღვრავს სხვადასხვა აგროტექ. და ზოოტექ. ღონისძიებათა ეფექტურობას, გავლენას ახდენს სას.-სამ. მანქანა-იარაღების მწარმოებლურობასა და მუშაობის ხარისხზე. თავის მხრივ, ნიადაგის კლიმატი და მიწისპირა ჰაერის ფენა იცვლება მცენარეთა და ცხოველთა, აგრეთვე მათი ზრდისათვის გამოყენებული საშუალებების გავლენით; განსაკუთრებით მნიშვნელოვანია ის ცვლილებები, რ-ებსაც იწვევს ნიადაგის დამუშავების სისტემა, მინდვრის დამცველი ტყის ნარგავები, თოვლის საფრის ხანგრძლივობა, აგრეთვე ნადნობი წყალი და ღვართქაფი, მორწყვა, ამოშრობა, გაწყლოვანება და სხვ. ღონისძიებები. ა-ის ძირითადი ამოცანა ტერიტ. *აგროკლიმატური რესურსების* გამოკვლევა და სოფ. მეურნეობისათვის არახელსაყრელ კლიმ. ფაქტორებთან ბრძოლის მეთოდების მეცნ. დასაბუთება. მიღებული დასკვნების საფუძველზე ხდება სას.-სამ. წარმოების რაციონალური განლაგება, ტარდება სათანადო სამელიორაციო ღონისძიებები უხვი მოსავლის უზრუნველსაყოფად და მეცხოველეობის პროდუქტიულობის ასამაღლებლად. არსებითი მნიშვნელობა აქვს საგანგებოდ შედგენილ აგროკლიმ. ცნობარებს და სას.-სამ. თვალსაზრისით ქვეყნის მნიშვნელოვანი რ-ნების აღწერილობებს. კლიმატის სას.-სამ. დახასიათების სქემას ადგენენ ვეგეტაციური პერიოდისა და ქვეპერიოდების თერმული და სინათლის რესურსების, აგრეთვე იმავე პერიოდის განმავლობაში ატმოსფეროსა და ნიადაგის სინოტივით უზრუნველყოფისა და კულტურების გამოზამთრების პირობების შეფასების საფუძველზე.

დიდი მნიშვნელობა აქვს სას.-სამ. კულტურების ზრდის, განვითარებისა და მდგომარეობის კლიმ. პირობებთან კავშირის გამოკვლევას. მათ რაოდენობრივ გამოხატულებას *აგროკლიმატურ მაჩვენებლებს* უწოდებენ. აგროკლიმ. მაჩვენებლების გეოგრ. განაწილებას შეისწავლიან ჰიდრომეტეოროლ. სადგურთა ქსლის ხანგრძლივი დაკვირვების საფუძველზე: ითვალისწინებენ როგორც საშ. მრავალწლიან სიდიდეებს, ასევე რამდენიმე წლის განმავლობაში აგროკლიმატ. მაჩვენებლების განმეორებადობას. იმის გამო, რომ ცალკეული მიწის მასივებისა და თესლბრუნვის მინდვრების კლიმატი შეიძლება არსებითად განსხვავდებოდეს სტანდარტულ პირობებში განლაგებული მეტეოროლ. სადგურების მაჩვენებლებისაგან, ა-ში მიღებულია მეტეოსადგურის მონაცემების სათანადოდ შევსება და დაზუსტება. ამასთან ითვალისწინებენ ტერიტ. მიკროკლიმ. თავისებურებებსაც (იხ. *კლიმატი*). ლიტ-რაში ტერმინი „ა." გვხვდება XIX ს. I ნახევრიდან, მაგრამ ა-ს, როგორც მეცნიერების დარგს, საფუძველი ჩაეყარა XIX ს. ბოლოსა და XX ს. I მეოთხედში. მისი ფუძემდებლები არიან რუსი მეცნიერები ა. *ვოეიკოვი* და პ. ბროუნოვი. კლიმატის შესწავლის მეთოდიკა სას.-სამ. წარმოების მოთხოვნილებათა თვალსაზრისით ყველაზე უფრო სრულად დამუშავებულია საბჭ. მეცნ. გ. სელიანინოვის, პ. კოლოსკოვის და სხვათა შრომებში.

საზღვარგარეთ ყველაზე მნიშვნელოვანი გამოკვლევები ა-ში აქვთ ჯ. აცის (იტალია) და ბ. ლივინგსტონს (აშშ).

*ლიტ.*: Воейков А. И., Климаты земного шара, в особенности России, Избр. соч., т. 1, М.—Л., 1949; Давитая Ф. Ф., Климатические зоны винограда в СССР, 2 изд., М., 1948; Селянинов Г. Т., Методика сельскохозяйственной характеристики климата, წგნ.: Мировой агроклиматический справочник, Л.—М., 1937. *თ. დავითაია.*

**აგროკლიმატური დარაიონება,** ტერიტ. დანაწილება სოფლის მეურნეობისათვის მნიშვნელობის მქონე კლიმატური პირობების მიხედვით. დარაიონებისას ითვალისწინებენ იმ კლიმატურ პირობებს, რ-ებიც ხელს უწყობს კულტ. მცენარეულობის მოყვანას, შინაური ცხოველების მოშენებას, სოფ. მეურნ. მავნებლებისა და დაავადებათა გავრცელებას, მიწის მელიორაციის მიზნით მიწათმოქმედების სხვადასხვა ხერხების გამოყენებას, სას.-სამ. პროდუქტების გადამუშავების სპეციალიზაციას, პროდუქტების ტრანსპორტირებასა და შენახვას, აგრეთვე სოფ. მეურ-

ნეობასთან დაკავშირებულ სხვა სამუშაოებს (მექანიზაციის გამოყენება, სამშენებლო ნორმების დადგენა, დასახლებული პუნქტების დაგეგმარება და სხვ.). განასხვავებენ ზოგად და კერძო (სპეციალურ) ა. დ-ს. ზოგადი ა. დ-ის დროს ითვალისწინებენ სოფ. მეურნ. ყველა ან უმრავლესი დარგის თავისებურებებს. კერძო ა. დ-ის დროს კი ტერიტორიას ანაწილებენ კულტ. მცენარეულობის ცალკეული ჯგუფების, ცალკეული კულტურების, მათი ჯიშების, ცხოველთა ჯიშების, სას.-სამ. ნედლეულის წარმოების სპეციალიზაციისა და სხვ. მიხედვით. ზოგადი და კერძო ა. დ. შეიძლება მოიცავდეს სხვადასხვა სიდიდის ტერიტორიას (მთელი დედამიწა, მსხვილი გეოგრ. რეგიონები, ცალკეული ქვეყნები, ადმ. რ-ნები, ცალკეული მეურნეობები და მათი ნაკვეთები). ამგვარად გამოყოფილ ტერიტ. ერთეულებს შესაბამისად უწოდებენ აგროკლიმ. სარტყელს, ზონას, ოლქს, რაიონს, მიკრორაიონს, ნაკვეთს. ა. დ-ის მიზანია სოფ. მეურნ. სხვადასხვა დარგის რაციონალური განლაგება, რაც შესაბამისი სწორი მეთოდების გამოყენების საფუძველზე უზრუნველყოფს ამ დარგების მაღალ ეფექტურობას. ა. დ-ის მეცნ. საფუძვლები დაამუშავეს ა. *ვოეიკოვმა* და პ. ბროუნოვმა XIX—XX სს. მიჯნაზე. შემდგომში იგი განავითარეს საბჭ. მკვლევრებმა: გ. სელიანინოვმა, თ. დავითაიამ, პ. კოლოსკოვმა, ს. საპოჟნიკოვამ, დ. შაშკომ. საზღვარგარეთ ამ დარგში მნიშვნელოვანი გამოკვლევები აქვს იტალ. მეცნ. ჯ. აცის.

*ლიტ.* იხ. სტ-თან აგროკლიმატოლოგია.

**აგროკლიმატური რესურსები,** კლიმატის ელემენტების (მზის რადიაცია, ნალექები, ქარი) ნივთიერებისა და ენერგიის სოფლის მეურნეობაში გამოყენებული რაოდენობა *კლიმატი* ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი ბუნებრივი რესურსია, რ-ის გამოყენება და ექსპლუატაცია ისევე შეიძლება, როგორც სხვა ბუნებრივი რესურსებისა. კლიმ. რესურსებია სითბოს, ტენის, თოვლის, ყინულის, მზის ენერგიის რადიაციის, ქარისა და სხვ. საშ. მრავალწლიური რაოდენობა, რ-იც დამახასიათებელია ამა თუ იმ ადგილისა და წლის ამა თუ იმ დროისათვის. ზოგიერთი ბუნებრივი რესურსის დახარჯვის შემდეგ მისი აღდგენა პრაქტიკულად შეუძლებელია (პირველ ყოვლისა, ასეთია მინერ. რესურსები), ხოლო ზოგის აღდგენა ნელა ხდება (ნიადაგი, ტყე, ფაუნა). გარდა ამისა, მათი აღდგენა მიმდინარეობს პერიოდულად (სინათლე), უწყვეტად (სითბო) ან თითქმის უწყვეტად (ტენი, ქარი და სხვა). რომელიმე სას.-სამ. კულტურის ერთი ტონა მოსავლის მისაღებად მცენარის *ტრანსპირაციაზე* უნდა დაიხარჯოს ათას ტ-მდე ან მეტი წყალი და რამდენიმე ასეული ათასი *კკალ* სითბო. წყლის ამ რაოდენობას ნალექები აღადგენს, ხოლო დახარჯულ სითბოს მზის რადიაცია აანაზღაურებს. ა. რ-ის შესწავლის საფუძველზე ხდება ტერიტ. *აგროკლიმატური დარაიონება*. ცნება „ა. რ." (აგრეთვე „კლიმატური რესურსები") 30-იან წლებში შემოიღო ქართველმა მეცნიერმა თ. *დავითაიამ*.

**აგროკლიმატური რუკა,** თემატიკური რუკა, რ-შიც ასახულია გარკვეული ტერიტორიის ფარგლებში სას.-სამ. წარმოებისათვის საჭირო კლიმატური რესურსებისა და ამინდის პირობების სივრცითი და სივრცით-დროული ცვალებადობა. აგროკლიმ. ცნობარებისაგან განსხვავებით ეს რუკები ინფორმაციას იძლევა არა მარტო იმ პუნქტებისათვის, რ-ებშიც წარმოებს დაკვირვება მეტეოროლ. და ფენოლ. მოვლენებზე, სას.-სამ. კულტურების ზრდა-განვითარებასა და მოსავლიანობის მდგომარეობაზე, არამედ ამ ტერიტორიის ნებისმიერი პუნქტისთვისაც. ეს განაპირობებს ა. რ-ის დიდ მეცნიერულ და პრაქტიკულ მნიშვნელობას ქვეყნის სას.-სამ. წარმოების სწორად დაგეგმვასა და გაძღოლაში.

ა. რ-ის თემატიკა მრავალფეროვანია: 1. სავეგეტაციო პერიოდის უზრუნველყოფა სითბოთი და სინოტივით, 2. ამინდის უარყოფითი პირობები სავეგეტაციო და ზამთრის პერიოდებში, 3. სას.-სამ. სამუშაოთა წარმოების კლიმ. პირობები და ვადები, 4. სას.-სამ. კულტურების აღმოცენებისა და განვითარების კლიმ. პირობები (ცალკეული კულტურების მიხედვით), 5. სას.-სამ. კულტურების განვითარების ფაზების დადგომის პირობები და ვადები. ა. რ-ის თემატიკა აგროკლიმატოლოგიის განვითარების კვალდაკვალ იზრდება. მისი მრავალფეროვნების გამო აუცილებელი ხდება აგროკლიმ. ატლასების შექმნა. საქ. სსრ ატლასში ა. რ-ს მთელი თავი აქვს დათმობილი.

*ა. ასლანიკაშვილი.*

**აგრომეტეოროლოგია,** სასოფლო-სამეურნეო მეტეოროლოგია, მეცნიერება, რ-იც შეისწავლის მეტეოროლოგიურ პირობებს სას.-სამ. წარმოების ობიექტებსა და პროცესებთან ურთიერთკავშირში. ა. განიხილავს ჰიდრომეტეოროლ. ფაქტორებს, როგორც ეკოლოგიური გარემოს მნიშვნელოვან კომპონენტებს. მრავალი ამ ფაქტორთაგანი არსებით გავლენას ახდენს სოფ. მეურნ. ობიექტებზე და შეადგენს მის აგრომეტეოროლ. პირობებს, რ-ებიც იცვლება ადგილის გეოგრ. მდებარეობის, ატმოსფეროს ცირკულაციის, ბუნების ადგილ. ფაქტორების (რელიეფი, ნიადაგი, მცენარეულობა და სხვ.) და ხელოვნური ღონისძიებების (მორწყვა, ამოშრობა, მინდორსაცავი ტყე, ნიადაგის დამუშავება და სხვ.) შესაბამისად. ა. შეისწავლის სინათლის, სითბოს, ტენისა და სხვ. მეტეოროლ. ფაქტორების გავლენას სოფ. მეურნ. კულტურებზე და იძლევა ამინდის ხელსაყრელი პირობების ეფექტური გამოყენების მეცნ. დასაბუთებას; ადგენს სას.-სამ. წარმოების დამაბრკოლებელ (სითბოს და ტენის ნაკლებობა ან სიჭარბე, მოკლე სავეგეტაციო პერიოდი და სხვ.) ან დამაზარალებელ (ხორშაკი, სუსხი, სეტყვა და სხვ.) მეტეოროლ. მოვლენებთან ბრძოლის თეორ. საფუძვლებს; ამუშავებს აგრომეტეოროლოგიური ინფორმაციისა და *აგრომეტეოროლოგიური პროგნოზის* მეთოდებს; ქმნის ხელსაწყოებსა და დანადგარებს ნიადაგში, მიწისპირა ჰაერის ფენაში, მცენარის ზედაპირსა და ცხოველებზე სხვადასხვა ფიზ. ფაქტორებისა და პროცესების მოქმედების გასაზომად. ა-ში ძირითადად იყენებენ ჰიდრომეტეოროლ. და აგრომეტეოროლ. სადგურების, აგრეთვე ექსპერ. დაკვირვებათა მონაცემებს, სპეციალურად ჩატარებული ექსპერიმენტების შედეგებს; ფართოდ იყენებენ *ფენოლოგიურ დაკვირვებებს*, აგრეთვე ნიადაგის სითბური და წყლის ბალანსის მონაცემებს.

ა-ის საწყისები ძველთაგანვეა ცნობილი, მაგრამ დამოუკიდებელ მეცნიერებად ა. XIX—XX სს. მიჯნაზე ჩამოყალიბდა. მის ფუძემდებლებად ითვლებიან რუსი მეცნიერები პ. ბროუნოვი და ა. *ვოეიკოვი*. ა. დიდად განვითარდა სსრკ-ში. ფართოდ ცნობილია საბჭ. მეცნიერების რ. დავიდის, პ. კოლოსკოვის, გ. სელიანინოვის, თ. დავითაიას და სხვ. შრომები. აღსანიშნავია უცხოელ მეცნიერთა ჯ. აცის (იტალია), ჯ. კინსერისა და ჯ. ი. უანგის (აშშ) გამოკვლევები.

**აგრომეტეოროლოგიური მომსახურება** სოფლის მეურნეობისა, სოფლის მეურნეობის ორგანიზაციებისა და დაწესებულებებისათვის აგრომეტეოროლოგიური ინფორმაციისა და *აგრომეტეოროლოგიური პროგნოზების* მიწოდება არსებული და მოსალოდნელი ამინდისა და სას.-სამ. კულტურებზე მისი გავლენის შესახებ; ჰიდრომეტეოროლოგიური დაწესებულებების მიერ მეტეოროლოგიურ დაკვირვებათა შედეგების, აგრომეტეოროლოგიური პროგნოზების, სას.-სამ. კულტურების ზრდის პირობებისა და მოსავლიანობის პროგნოზების ინფორმირება სოფ. მეურნ. ორგანოებისა და დაწესებულებებისათვის.

სსრკ-ში ა. მ-ს ახორციელებს სსრკ მინისტრთა საბჭოსთან არსებული *ჰიდრომეტეოროლოგიური სამსახურის* მთავარი სამმართველო და მისი ადგილ. ორგანოები—ჰიდრომეტეოროლოგიური სამსახურის რესპ. და ტერიტ. სამმართველოები, *ჰიდრომეტეოროლოგიური ბიურო* და *აგრომეტეოროლოგიური სადგურები*; საზღვარგარეთის ქვეყნებში—შესაბამისი სახელმწ. ორგანიზაციები (ინდოეთში—მეტეოროლ. დეპარტამენტი, იაპონიაში — მეტეოროლ. სააგენტო, აშშ-ში—ამინდის ბიურო და სხვ.) ან კერძო ფირმები. სსრკ-ში ა. მ-ის ძირითადი ფორმებია დეკადური, ხუთდღიური და ყოველდღიური ბიულეტენები.

*თ. დავითაია.*

**აგრომეტეოროლოგიური პროგნოზი,** ამინდის იმ უმნიშვნელოვანესი აგრომეტეოროლოგიური პირობების წინასწარ განსაზღვრა, რ-ებიც გავლენას ახდენენ სას.-სამ. კულტურების ზრდა-განვითარებასა და მოსავლიანობაზე. ა. პ-ის შედგენისას ემყარებიან სოფ. მეურნეობის დარგების თავისებურებას და მეტეოროლ. დაკვირვებათა შედეგებს, ითვალისწინებენ აგრეთვე ამინდის ცვალებადობის სტატისტ. კანონზომიერებას და ამინდის საერთო პროგნოზსაც. განასხვავებენ ზეგრძელვადიან (ამა თუ იმ კულტურის დათესვამდე 3—4 თვით ადრე შედგენილ) და გრძელვადიან (მოსავლის აღებამდე 1—3 თვით ადრე შედგენილ) ა. პ-ს.

*თ. დავითაია.*

**აგრომეტეოროლოგიური სადგური,** დაწესებულება, რ-იც სისტემატურად აკვირდება ამინდს და აღნუსხავს მის ზეგავლენას სას.-სამ. კულტურებზე. ა. ს-ში მეტეოროლ. დაკვირვებებს ატარებენ ყველა ჰიდრომეტეოროლოგიური სადგურისათვის დადგენილი საერთო პროგრამით, ზომავენ ნიადაგის ტენიანობას, ტემპ-რას, მზის რადიაციას, ქარის სიჩქარეს, ჰაერის ტენიანობასა და ტემპ-რას; აკვირდებიან სას.-სამ. კულტურების ზრდა-განვითარებასა და მოსავლიანობას და ა. შ.; განსაზღვრავენ სას.-სამ. სამუშაოების სახეებსა და მათი ჩატარების ვადებს. ა. ს-ების დაკვირვებანი საბოლოოდ თავს იყრის სსრკ *ჰიდრომეტეოროლოგიური სამსახურის* დაწესებულებებში, სადაც ამ მასალის საფუძველზე აგრომეტეოროლ. ინფორმაციასა და პროგნოზებს ადგენენ და დაინტერესებულ ორგანიზაციებსა და საწარმოებს გადასცემენ (იხ. *აგრომეტეოროლოგიური პროგნოზი*). ზოგიერთ ა. ს-ში სამეცნ.-კვლევითი მუშაობაც ტარდება. ა. ს-ების ქსელი რუსეთში პირველად პ. ბროუნოვმა შექმნა (XIX ს. დასას.).

*თ. დავითაია.*

**აგრონომი** (*აგრო*... და ბერძნ. nomos — კანონი), უმაღლესი განათლების მქონე სოფ. მეურნ. სპეციალისტი უპირატესად მიწათმოქმედებისა და მემცენარეობის დარგისა. იხ. აგრეთვე *სასოფლო-სამეურნეო განათლება*.

**აგრონომია** (*აგრო*... და ბერძნ. nómos — კანონი), სიტყვასიტყვით — მეცნიერება მემინდვრეობის კანონების შესახებ; ფართო მნიშვნელობით — სას.-სამ. წარმოების მეცნ. საფუძველი, სოფ. მეურნ. ყველა დარგის ცოდნის ერთობლიობა. სას.-სამ. წარმოების თეორიისა და პრაქტიკის განვითარების შედეგად ა-ს

გამოეყო სოფ. მეურნ. ეკონომიკა და ორგანიზაცია, ზოოტექნიკა, მეცნიერება სას.-სამ. მანქანების შესახებ, სას.-სამ. პროდუქტების გადამუშავების ტექნოლოგია და სხვ. ა-ის ცნებაში ამჟამად გულისხმობენ აგრონ. მეცნიერებათა კომპლექსსა და სას.-სამ. კულტურების მოყვანის პრაქტ. ხერხებს (ზოგადი *მიწათმოქმედება, აგროქიმია, აგროფიზიკა, მემცენარეობა, სელექცია, მეთესლეობა, ფიტოპათოლოგია,* სას.-სამ. *ენტომოლოგია,* სას.-სამ. *მელიორაცია* და სხვ.). მეცნიერული ა. ემყარება ზოგად ბიოლოგიას, *გენეტიკას, ნიადაგთმცოდნეობას,* მცენარეთა ფიზიოლოგიას, ბიოქიმიას, მიკრობიოლოგიას, ბიოფიზიკას, სას.-სამ. მეტეოროლოგიას და სხვა საბუნებისმეტყველო მეცნიერებებს. ა. იყენებს ლაბორატორიულ და *საცეგეტაციო მეთოდებს,* საველე ცდას, აგრეთვე ნიადაგის, მცენარეულობის და ა. შ. საექსპედ. გამოკვლევების შედეგებს.

აგრონომიული ცოდნის განვითარება მიწათმოქმედების დასაბამიდან იწყება და ვითარდება საზოგადოებრივ მწარმოებლურ ძალთა ზრდასთან, სოც.-ეკონ. ურთიერთობათა ცვლილებებთან და საბუნებისმეტყველო მეცნიერებათა მიღწევებთან მჭიდრო კავშირში. მონათმფლობელურ ეპოქაში აგრონ. წესებისა და რჩევა-დარიგებათა სახით დიდძალი ემპირიული მასალა დაგროვდა. ფეოდ. ეპოქას თითქმის არაფრით გაუმდიდრებია აგრონ. ცოდნა. ამ დროის ისტ. და გეოგრ. ტრაქტატებში, საკანონმდებლო და ადმ. აქტებსა და სხვა დოკუმენტებში უმთავრესად ანტ. წერილობითი ძეგლების ცნობები და დებულებები მეორდებოდა. დას. ევრ. მხოლოდ ზოგ ქვეყანაში დაიწყო ძველი ნასვენ-ყამირიანი სამიწათმოქმედო სისტემიდან სამარცვლე-საანეულო სისტემაზე გადასვლა. ამერიკის აღმოჩენის შემდეგ ევროპაში შემოიტანეს კარტოფილი, სიმინდი, თამბაქო და სხვ., რამაც თავის მხრივ მნიშვნელოვანი გავლენა იქონია აგრონ. ცოდნის განვითარებაზე. კაპიტალიზმის განვითარებასა და ქალაქის მოსახლეობის ზრდასთან ერთად იზრდებოდა მოთხოვნილება სას.-სამ. პროდუქტებზე. ყოველივე ამან ხელი შეუწყო სას.-სამ. წარმოების საქონლიანობის ზრდას. XVIII ს. II ნახ-იდან ინტენსიურად ვითარდება მიწათმოქმედების ნაყოფთმონაცვლეობითი სისტემა.

XVIII—XIX სს. მიჯნაზე ევროპის ყველა ქვეყნის წინაშე დაისვა მიწათმოქმედების უფრო ინტენსიურ სისტემაზე გადასვლის პრობლემა. დას. ევროპის ა-ის მიღწევები განაზოგადა გერმ. მეცნიერმა ა. თეერმა. იგი ავითარებდა მცენარის კვების ე. წ. ჰუმუსოვან თეორიას, რ-ის მიხედვით მწვანე მცენარე ორგ. ნივთიერების შესაქმნელად საჭირო ნახშირბადს უშუალოდ ნიადაგის ჰუმუსიდან ითვისებს და ამდენად ნიადაგში ჰუმუსის შემცველობა განსაზღვრავს ნიადაგის ნაყოფიერების დონეს. სას.-სამ. კულტურები ა. თეერმა ორ ჯგუფად დაყო: ნიადაგის გამომფიტავ და გამამდიდრებელ კულტურებად. მათი გეგმაზომიერი მორიგეობა მიწათმოქმედების ნაყოფთმონაცვლეობითი სისტემის დედაარსად გამოაცხადა. მართალია, თეერის თეორია მცდარი გამოდგა, მაგრამ მაინც დიდად შეუწყო ხელი ა-ის განვითარებას, რადგან იგი აღიარებდა ნიადაგის ორგ. ნივთიერებათა მნიშვნელობასა და ნაყოფთმონაცვლეობის სისტემაზე გადასვლის აუცილებლობას.

XIX ს. 40-იან წლებში გერმ. მეცნ. ი. ლიბიხმა შეიმუშავა მცენარის მინერ. კვების თეორია. ამ თეორიის თანახმად მცენარე მხოლოდ მინერ. ნივთიერებებით საზრდოობს, ამათგან ნახშირორჟანგს ატმოსფეროდან იღებს, ხოლო ნაცროვან ელემენტებს — ფოსფორს, კალიუმს, მაგნიუმს, კალციუმს და სხვ. — ნიადაგიდან. მცენარე იკვებება ნიადაგში არსებული ბმული აზოტით, მაგრამ, ლიბიხის აზრით, ნიადაგს ეს არ აღარიბებს, რადგან მოსავლით გამოტანილი აზოტი ადვილად ივსება ბუნებრივი ფაქტორების მოქმედებით. ი. ლიბიხი სათანადოდ ვერ აფასებდა აზოტიანი სასუქების როლს. ფრანგი მეცნ. ჟ. ბუსენგოს ხანგრძლივმა კვლევამ ნათელყო ლიბიხის შეხედულების უსაფუძვლობა და დაადგინა, რა დიდი მნიშვნელობა აქვს ნიადაგის განოყიერებას აზოტშემცველი ნივთიერებებით.

მომდევნო ხანაში ა. გაამდიდრა ჰ. ჰელრიგელის გამოკვლევებმა (1886). მან დაამტკიცა, რომ პარკოსან მცენარეებს ფესვებზე დასახლებული კოჟრის ბაქტერიების მეშვეობით შეუძლიათ აითვისონ ატმოსფეროს ელემენტური აზოტი. ამავე ხანაში დაწინაურდა ა-ის ის დარგი, რ-საც შემდეგ აგროფიზიკა ეწოდა. გ. მენდელის (ავსტრია, 1868), ა. ვაისმანის (გერმანია, 1899), თ. მორგანის (აშშ, 1911) გამოკვლევებმა საფუძველი ჩაუყარა მემკვიდრეობითობის თეორიას. სელექციური მუშაობისათვის მეტად ეფექტური მეთოდები და ხერხები შეიმუშავეს და ბევრი საუკეთესო ჯიში გამოიყვანეს რუსმა სელექციონერმა ი. მიჩურინმა და ამერიკელმა ლ. ბერბანკმა.

რუსეთში პროგრ. აგრონომიული იდეების გავრცელება დაკავშირებულია მ. ლომონოსოვის სახელთან. იგი დაუღალავად იღვწოდა აგრიკულტურის განვითარების, ექსპერიმენტული კვლევისა და რუსეთის სოფ. მეურნ. შესწავლისათვის. ა-ის განვითარებაში დიდი როლი ითამაშა 1765 ჩამოყალიბებულმა თავისუფალმა ეკონ. საზ-ბამ, რომლის გარშემო შემოიკრიბნენ პროგრ. მეცნიერები და პრაქტ. მოღვაწენი: ა. ბოლოტოვი და ი. კომოვი, შემდეგ მ. პავლოვი. ა. სოვეტოვმა XIX ს. II ნახ. გამოაქვეყნა მონოგრაფია მიწათმოქმედების სისტემების შესახებ, მოგვცა მათი კლასიფიკაცია და დაადგინა ურთიერთდამოკიდებულება მიწათმოქმედების ფორმებსა და საზ.-ეკონ. პირობებს შორის. XIX ს. დამლევსა და XX ს. დასაწყ. მოძღვრებამ მიწათმოქმედების სისტემების შესახებ შემდგომი განვითარება პოვა ა. შიშკინის, ა. ლიუდოგოვსკის, ი. სტებუტის, ვ. ვილიამსის, დ. პრიანიშნიკოვის, კ. გედროიცის და სხვ. შრომებში. აგრონ. მეცნიერების განვითარებაში მნიშვნელოვანი წვლილი შეიტანა ვ. დოკუჩაევმა, რ-მაც საფუძველი ჩაუყარა მოძღვრებას ნიადაგების შესახებ. ნიადაგთმცოდნეობის საკითხებზე ნაყოფიერად მუშაობდნენ აგრეთვე ნ. სიბირცევი, პ. კოსტიჩევი, კ. გლინკა, ლ. პრასოლოვი. XIX ს. 60—70-იან წლებში რუსეთში აგროქიმიური მეცნიერების განვითარება მჭიდროდაა დაკავშირებული დ. მენდელეევის სახელთან, რ-მაც გამოიკვლია მცენარეთა კვებისა და სას.-სამ. კულტურების მოსავლიანობის ამაღლების საკითხები. ცნობილმა რუსმა აგროქიმიკოსმა ა. ენგელგარდტმა 70—80-იან წლებში ჩატარებული მრავალი ცდის საფუძველზე დაადგინა მინერ. და ორგ. სასუქების მაღალი ეფექტურობა. ფართოდაა ცნობილი დ. პრიანიშნიკოვის შრომები მცენარის აზოტით კვების, მიწათმოქმედებაში აზოტის ბალანსის, ნაყოფთმონაცვლეობითი სისტემის და სხვ. მეცნ.-პრაქტ. საფუძვლების შესახებ. მან დიდი ამაგი დასდო აგრეთვე სასუქების მრეწველობის განვითარებას სას.-სამ. მიკრობიოლოგიის განვითარებაში მნიშვნელოვანი ღვაწლი მიუძღვის ს. ვინოგრადსკის და დ. ივანოვსკის, რ-მაც 1892 აღმოაჩინა ფილტრში გამავალი ვირუსი და ამით საფუძველი ჩაუყარა ბიოლოგიური მეცნიერების ახალ განშტოებას — ვირუსოლოგიას. მიწათმოქმედებასთან მჭიდრო კავშირში ვითარდებოდა მცენარეთა ფიზიოლოგია, რ-ის მამამთავარი რუსეთში კ. ტიმირიაზევი იყო. მისმა კლასიკურმა გამოკვლევებმა *ფოტოსინთეზისა* და მცენარეთა კვების თეორიის საკითხებზე მსოფლიო აღიარება პოვა.

ა-ის განვითარებისათვის დიდი მნიშვნელობა ჰქონდა სას.-სამ. საცდელი დაწესებულებებისა და უმაღლესი სასწავლებლების დაარსებას. 1884 დაარსდა პირველი საცდელი მინდორი პოლტავაში, შემდეგ — ხერსონის (1889), ოდესის, დონის (1894) და სხვ. საცდელი მინდვრები. XIX ს. I ნახ. შეიქმნა ნოვოალექსანდრიის სოფ. მეურნ. და მეტყევეობის ინ-ტი (ამჟამად ვ. დოკუჩაევის სახ. ხარკოვის სას.-სამ. ინ-ტი), აგრეთვე გორი-გორეცკის ინ-ტი (ამჟამად ბელორუსიის სას.-სამ. აკად.). 1865 დაარსდა პეტროვსკოეს სამიწათმოქმედო და სატყეო აკად. (ამჟამად კ. ტიმირიაზევის სახ. მოსკოვის სას.-სამ. აკად.). მიუხედავად ამისა, რევოლუციამდელ რუსეთში აგრონ. მეცნ. მიღწევები მხოლოდ ერთეულ მსხვილ კერძო და სახაზინო მამულებში ინერგებოდა, გლეხობისათვის იგი მიუწვდომელი იყო. ამის გამო დაბალი იყო სას.-სამ. კულტურების მოსავლიანობა და მეცხოველეობის პროდუქტიულობა.

სსრკ-ში გაფართოვდა სამეცნ.-კვლ. დაწესებულებათა ქსელი, გაუმჯობესდა მათი მეცნ.-ტექ. აღჭურვილობა და კადრებით უზრუნველყოფა. 1929 დაარსდა ვ. ი. ლენინის სახ. საკავშ. სოფ. მეურნ. მეცნ. აკადემია, რ-იც სოფ. მეურნეობაში მთელი სამეცნ. მუშაობის კოორდინირებას ახდენს. 1968 სსრკ-ში არსებობდა 45 საკავშირო და 147 დარგობრივი და ზონალური სამეცნ.-კვლ. ინ-ტი, 479 საცდელი და სასელექციო სადგური, 1550 სახელმწ. ჯიშთგამოცდის ნაკვეთი. გარდა ამისა სამეცნ.-კვლევით მუშაობას ეწევა და უმაღლესი კვალიფიკაციის კადრებს ამზადებს 98 უმაღლესი სას.-სამ. სასწავლებელი.

საბჭ. მეცნიერებს დიდი წვლილი მიუძღვით ა-ის განვითარებაში. ნ. ვავილოვმა შეისწავლა კულტ. მცენარეების წარმოშობის მსოფლიო კერები, ჩამოაყალიბა ჰომოლოგიური რიგებისა და მემკვიდრეობითი ცვალებადობის კანონი (1920), საფუძველი ჩაუყარა სელექციურ მუშაობას. მეცნიერმა სელექციონერებმა თ. კირიჩენკომ, პ. კონსტანტინოვმა, პ. ლისიცინმა, ა. ლორხმა, პ. ლუკიანენკომ, ვ. პუსტოვოიტმა, ლ. ჟდანოვმა, ვ. რემესლომ, ნ. ციცინმა, ა. შეხურდინმა და სხვებმა გამოიყვანეს ხორბლის, ქერის, მზესუმზირას, კარტოფილისა და სხვა სას.-სამ. კულტურების საუკეთესო ჯიშები. სას.-სამ. მელიორაციის დარგში დიდი წარმატება მოიპოვეს ა. კოსტიაკოვმა, გ. ვისოცკიმ და სხვებმა.

სოფ. მეურნ. და აგრონ. მეცნიერების ინტენსიურ განვითარებას ხელი შეუწყო ქიმიის, ფიზიკის, გეოლოგიის, ბოტანიკის, მცენარეთა და ცხოველთა ანატომიისა და სხვა საბუნებისმეტყველო დარგების სწრაფმა აღმავლობამ, რ-ის ერთ-ერთი მთავარი პირობა იყო ბუნებისმეტყველებაში მატერიალ. მსოფლმხედველობის დამკვიდრება.

თანამედროვე ა. აღჭურვილია უზუსტესი ტექ. ხელსაწყოებით (ელექტრონული მიკროსკოპი და სხვ.) და მათ. მეთოდებით, რაც დიდად გვეხმარება მიწათმოქმედებისა და მეცხოველეობის ინტენსიფიკაციისათვის საჭირო პირობების ეფექტურ რეგულირებაში. ამჟამად განსაკუთრებული ყურადღება ექცევა გამოკვლევებსა და პრაქტ. ღონისძიებებს სოფ. მეურნ. ქიმიზაციის დარგში (მაგ., ქიმ. სასუქების, ინსექტიფუნგიციდების, ჰერბიციდებისა და სხვ. გამოყენებას), კომპლექსურ მექანიზაციასა და ელექტრიფიკაციას, დაბალნაყოფიერი მიწების მელი-

**აგრონომია**

**საქართველოს სსრ**

| | |
|---|---|
| უმაღლესი სასოფლო-სამეურნეო სასწავლებელი | —3 |
| სამეცნიერო-კვლევითი ინსტიტუტი | —8 |
| სასოფლო-სამეურნეო ტექნიკუმი | —31 |
| საცდელი სადგური | —23 |
| საყრდენი პუნქტი | —25 |
| ჯიშთგამოცდის ნაკვეთი | —58 |
| ექსპერიმენტული მეურნეობა | —8 |

ორაციას, ფერდობების ათვისებასა და გაკულტურებას, წყლისმიერი და ქარისმიერი ეროზიის წინააღმდეგ ბრძოლას და სხვ.

საქართველოში სას.-სამ. განათლება XIX ს. ბოლოს შემოვიდა. ი. *წინამძღვრიშვილის* თაოსნობითა და ი. ჭავჭავაძის ხელშეწყობით 1883 დაარსდა პირველი სას.-სამ. სასწავლებელი წინამძღვრიანთკარში (სასწავლებელში ამჟამად 300-მდე ახალგაზრდა სწავლობს). 1850 თბილისში დაარსდა „სოფლის მეურნეობის კავკასიის საზოგადოება“. XX ს. დამდეგს საქართველოში მუშაობა დაიწყეს პირველმა ქართვ. აგრონომებმა გორი-გორეცკის ინ-ტის კურსდამთავრებულებმა ი. ოქრომჭედლიშვილმა (ი. სერებრიაკოვმა), ა. შანშიაშვილმა, ე. იოსელიანმა და სხვ. ი. ოქრომჭედლიშვილი თანამშრომლობდა ქართულ სას.-სამ. გაზეთ „გუთნის დედაში“, აგრეთვე კავკასიის საზ-ბის გამოცემებში. 90-იან და მომდევნო წლებში ნაყოფიერ მოღვაწეობას ეწეოდა ე. ნაკაშიძე, რ-მაც 1901 ოზურგეთში გააშენა ჩაის პირველი, ხოლო შემდეგ — 18 სხვა საცდელ-საჩვენებელი პლანტაცია. 1892 საფუძველი ჩაეყარა პირველ საცდელ დაწესებულებებს ყარაიაზსა (გარდაბანი) და ქუთაისში. 1894 გაიხსნა სოხუმის მებაღეობა-მებოსტნეობის საცდელი სადგ., ხოლო 1912 აქვე დაარსდა მეთამბაქოეობის საცდელი სადგური. 1921 თბილ. უნ-ტთან ჩამოყალიბდა აგრონ. ფაკ-ტი, რ-ის ბაზაზე 1929 საქართველოში შეიქმნა პირველი სას.-სამ. უმაღლესი სასწავლებელი. ა-ის განვითარებაში დიდი წვლილი შეიტანეს გამოჩენილმა ქართვ. მეცნიერებმა პ. მელიქიშვილმა და ვ. პეტრიაშვილმა. აგრონ. ცოდნის გავრცელებაში დიდი ღვაწლი მიუძღვით ცნობილ მეცნიერებსა და პედაგოგებს კ. ამირაჯიბს, გ. გეხტმანს, დ. გედევანიშვილს, ი. ლომოურს, ს. ჩოლოყაშვილს, გ. რცხილაძეს და სხვ. 1974 საქართველოში 3 უმაღლესი სას.-სამ. სასწავლებელი, 8 სამეცნ.-კვლ. ინ-ტი, 31 სას.-სამ. ტექნიკუმი, 23 საცდელი სადგური, 25 საყრდენი პუნქტი, 58 ჯიშთგამოცდის ნაკვეთი და 8 ექსპერ. მეურნეობაა. ა-ის მეცნ. და პრაქტ. პრობლემები შუქდება მრავალ პერიოდულ გამოცემაში. მ. შ. აღსანიშნავია: „Международный сельскохозяйственный журнал“; ჟურნალები „Агрохимия“, „Земледелие“, „Почвоведение“, „Сельскохозяйственная биология“, „Селекция и семеноводство“ და სხვ. საზღვარგარეთულიდან: „Journal of Agricultural Science“, ინგლ.; „Agronomy Journal“, აშშ.; „Agriculture pratique“, საფრ.; „Landwirtschaftliches Zentralblatt“, გდრ და სხვ. ქართ. ჟურნალები „საქართველოს სოფლის მეურნეობა“, „სუბტროპიკული კულტურები“, გაზ. „სოფლის ცხოვრება“ და სხვ.

*ლიტ.*: თოდუა გ., სასოფლო-სამეურნეო განათლების ისტორიისათვის საქართველოში, თბ., 1967; ჯავახიშვილი ივ., საქართველოს ეკონომიური ისტორია, წგნ. 1—2, თბ., 1930—34; Вербин А. А., Очерки по развитию отечественной агрономии, М., 1958; Прянишников Д. Н., Лекции по курсу «Введение в агрономию»..., Избр. соч., т. 3, М., 1965; მისივე, Развитие основных воззрений в агрономии за истекшее столетие (1806—1906), М., 1906.

**ᲐᲒᲠᲝᲜᲝᲛᲘᲣᲚᲘ ᲒᲐᲜᲐᲗᲚᲔᲑᲐ,** იხ. *სასოფლო-სამეურნეო განათლება.*

**„ᲐᲒᲠᲝᲜᲝᲛᲘᲣᲚᲘ ᲙᲠᲔᲑᲣᲚᲘ“,** ერთ-ერთი პირველი ქართული სასოფლო-სამეურნეო ჟურნალი. თსუ-ის სტუდენტთა პ. მელიქიშვილის სახ. აგრონ. წრის ორგანო. გამოვიდა ორი ნომერი: პირველი — 1925, მეორე — 1926. ჟურნალში თანამშრომლობდნენ გ. *გეხტმანი,* ს. *ქურდიანი* და სტუდენტები.

**ᲐᲒᲠᲝᲜᲝᲛᲘᲣᲚᲘ ᲛᲐᲓᲜᲔᲑᲘ,** ქანები და მინერალები არამეტალური წიაღისეულის ჯგუფისა — ფოსფორიტი, აპატიტი, კალიუმის მარილები და სხვ.; ა. მ. შეიცავენ ფოსფორის, კალიუმის, აზოტის, კალციუმის, გოგირდის და სხვ. ნაერთებს. იყენებენ მინერ. სასუქების მისაღებად.

საქართველოში აპატიტი ნაპოვნია მახარაძის რ-ნში სოფ. ვაკიჯვართან, ფოსფორიტის არასამრეწვ. დანაგროვები — ელდარის ველზე, ცაგერის, გეგეჭკორის, ქუთაისის და წყალტუბოს რ-ნებში.

*ლიტ.*: Природные ресурсы Грузинской ССР, т. 2 — Неметаллические полезные ископаемые, М., 1959.

**ᲐᲒᲠᲝᲜᲝᲛᲘᲣᲚᲘ ᲛᲝᲛᲡᲐᲮᲣᲠᲔᲑᲐ,** ღონისძიებათა სისტემა, რ-საც მიწათმოქმედების კულტურის ასამაღლებლად ატარებენ სამიწათმოქმედო ორგანოები და სოფ. მეურნ. სპეციალისტები. ა. მ-ის მიზანია პრაქტიკული დახმარება გაუწიოს კოლ-ბებსა და საბჭ. მეურნეობებს, რომ პროდუქციის ერთეულზე შრომისა და ფულადი სახსრების უმცირესი დანახარჯებით გაზარდონ მემცენარეობის პროდუქტების წარმოება. ა. მ-ის საერთო ხელმძღვანელობა ევალება სსრკ და მოკავშირე რესპუბლიკების სოფ. მეურნ. სამინისტროებს და მათ ადგილ. ორგანოებს, მელიორაციისა და წყალთა მეურნეობის სამინისტროს სისტემის სამმართველოებს. ა. მ-ის მხრივ მნიშვნელოვან როლს ასრულებენ სამეცნ.-კვლ. დაწესებულებებიც, რ-ებიც ექსპერ. მონაცემების საფუძველზე სათანადო რეკომენდაციას იძლევიან მიწათმოქმედების სისტემების, პროგრესული ტექნოლოგიისა და სხვ. წარმოებაში დასანერგავად. სასელექციო სადგურებს გამოჰყავთ ახალი, უფრო პროდუქტიული სას.-სამ. ჯიშები, ეხმარებიან კოლ-ბებსა და საბჭ. მეურნეობებს *ჯიშთგანახლებისა* და *ჯიშთმონაცვლეობის* განხორციელებაში. ჯიშთგამოსაცდელი ნაკვეთების ფართო ქსელში ხდება *ჯიშთა დარაიონება* და ჯიშური აგროტექნიკის შესწავლა. *თესლის სახელმწიფო ინსპექცია* აკონტროლებს სათესლე მასალის ხარისხს; სათანადო მუშაობას ეწევა მცენარეთა დაცვის სამსახური; *აგროქიმიური სამსახური* ნიადაგისა და აგროქიმიური რუკებით უზრუნველყოფს სას.-სამ. წარმოებას, სოფ. მეურნ. საპროექტო ორგანიზაციები ეხმარებიან კოლ-ბებსა და საბჭ. მეურნეობებს ორგანიზაციულ-სამეურნეო გეგმების, შიდასამეურნეო მიწათმოწყობის, თესლბრუნვის პროექტებისა და მელიორაციულ სამუშაოთა გეგმების შემუშავებაში. შექმნილია სას.-სამ. წარმოების *აგრომეტეოროლოგიური მომსახურება.* პრესა, რადიო, ტელევიზია და სას.-სამ. გამოფენები პროპაგანდას უწევენ მოწინავე გამოცდილებას და სოფ. მეურნეობის მეცნიერებათა მიღწევებს.

**ᲐᲒᲠᲝᲡᲐᲢᲧᲔᲝ ᲛᲔᲚᲘᲝᲠᲐᲪᲘᲐ,** 1. მეტყევეობის ღონისძიებათა სისტემა, რ-იც მიმართულია უხვი და მყარი მოსავლის მიღებისათვის არახელსაყრელი ბუნებრივი პირობების (გვალვის, ხორშაკის, ნიადაგის წყლისმიერი და ქარისმიერი ეროზიის და სხვ.) წინააღმდეგ. ა. მ. ხორციელდება კომპლექსურად ორგანიზაციულ-სამეურნეო, აგროტექ., ჰიდროტექ. და სხვა ღონისძიებებთან ერთად. ა. მ-ის ძირითადი ღონისძიებებია მინდვრად, მთის ფერდობებზე, ხევისა და ხრამების ნაპირებზე, ქვიშრობ ან სხვა ნიადაგებზე დამცავი ტყის გაშენება, გუბურების მოწყობა, დატერასება, ნიადაგთდაცვითი თესლბრუნვა და სპეც. აგროტექნიკა. საბჭ. კავშირში აგროსატყეო მელიორაციულ დაცვას საჭიროებს 150 მლნ. ჰა-ზე მეტი სახნავი მიწა, 200 მლნ. ჰა-ზე მეტი ქვიშა და ქვიშნარი ნიადაგი, 4,5 მლნ. ჰა-ზე მეტი ღარტაფები, ხევები, მდინარეთა ნაპირები და სხვ.

რუსეთში დამცავი ტყეების გაშენება XVIII ს. დაიწყო. სსრკ-ში ა. მ-ის ფართოდ გამოყენება შესაძლებელი გახდა სოფ. მეურნ. კოლექტივიზაციის, კოლ-ბებისა და საბჭ. მეურნეობების ტექნიკით აღჭურვის შემდეგ. 1917 ჩვენს ქვეყანაში დამცავი ტყეები 130 ათას ჰა-ს შეადგენდა, ხოლო 40-იანი წლების დასაწყისში 500 ათას ჰა-ს მიაღწია. სამამულო ომის პერიოდში მრავალი ნარგავი განადგურდა, მაგრამ 1948—52 ამ საქმის ახალი აღმავლობა დაიწყო და 1967 დამცავი ტყეების ფართობმა 2 მლნ. ჰა-ს გადააჭარბა, მ. შ. 89 ათასი ჰა სახელმწ. დამცავი ტყის ზოლს უკავია. საქართველოში დამცავი ტყის გაშენება XIX ს. 70-იან წლებში დაიწყო. 1969 ივლისისათვის გაშენებული იყო 5932 ჰა სახელმწ. დამცავი ზოლი, 7700 ჰა ქარსაფარი ზოლები, 2492 ჰა ხევების, ხრამებისა და ეროზიის საწინააღმდეგო დამცავი ზოლი.

2. სამეცნ. დისციპლინა, რ-იც იკვლევს და ამუშავებს სატყეო-მელიორაციულ სამუშაოთა თეორ. საფუძვლებს, ორგანიზაციულ ფორმებსა და ტექნიკას. ა. მ. მჭიდროდ უკავშირდება აგრონომიას, ბოტანიკას, მიწათმოქმედებას, გეოლოგიას, მეტეოროლოგიას, აგრეთვე მეტყევეობის მრავალ დარგს.

*ლიტ.*: Агролесомелиорация, под ред. Н. И. Суса, 3 изд., М., 1966; Козменко А. С., Борьба с эрозией почвы на сельскохозяйственных угодьях, М., 1963.

**ᲐᲒᲠᲝᲡᲐᲢᲧᲔᲝ ᲛᲔᲚᲘᲝᲠᲐᲪᲘᲐ**

**საქართველოს სსრ**

(ჰექტრობით, 1969, ივლისი)

| | |
|---|---|
| სახელმწიფო დამცავი ზოლი | — 5932 |
| ქარსაფარი ზოლი | — 7700 |
| ხევების, ხრამებისა და ეროზიის საწინააღმდეგო დამცავი ზოლი | — 2492 |

**ᲐᲒᲠᲝᲢᲔᲥᲜᲘᲙᲐ,** მიწათმოქმედების ტექნოლოგია, სას.-სამ. კულტურების მოყვანის ხერხების სისტემა. ა-ის ამოცანაა უზრუნველყოს სას.-სამ. კულტურების უხვი მოსავალი პროდუქციის ერთეულზე შრომისა და ფულადი სახსრების უმცირესი დანახარჯით. ა. მოიცავს ნიადაგის დამუშავების ხერხებს, სასუქის შეტანას, თესლის შემზადებას, თესვასა და რგვას, ნათესის მოვლას, სას.-სამ. მცენარეთა დაავადებებისა და მავნებლების წინააღმდეგ ბრძოლას, მოსავლის აღებას, ნიადაგის ზედაპირის მოსწორებას (მოშანდაკებას), რწყვასა და სხვ. ა-ის დონეს განსაზღვრავს საზოგადოების მწარმოებლურ ძალთა განვითარება და წარმოებით ურთიერთობათა ხასიათი. პირველყოფილი თემური, მონათმფლობელური და ფეოდ. წესწყობილების დროს ა. ემყარებოდა უმარტივეს იარაღებს და ხელით შრომას. კაპიტალიზმის პირობებში სას.-სამ. მანქანათმშ. განვითარებასთან ერთად ა. სწრაფი აღმავლობის გზას დაადგა. გაუმჯობესდა ნიადაგის დასამუშავებელი და სხვა იარაღები. ხის გუთანი რკინის გუთანმა შეცვალა, შეიქმნა მანქანა-იარაღები: სათესები, კულტივატორები, სათიბ-სამკალსალეწი მანქანები და ა. შ. ამავე დროს ცოცხალი გამწევი ძალა თანდათან შეიცვალა მექან. ძალით — ჯერ ლოკომობილით, შემდეგ ტრაქტორით. გაჩნდა საკუთარი ძრავათი მომუშავე მანქანები: ფრეზი, მოტოკულტივატორი, თვითმავალი კომბაინი და სხვ. შესაბამისად გარდაიქმნა სას.-სამ. კულტურების ა.: მობნევით თესვა თანდათანობით შეცვალა მწკრივად თესვამ, გავრცელდა სათოხნი კულტურების მწკრივთშორისების კულტივაცია, პურეულის ჯერ სტაციონარული, ხოლო შემდეგ მომკისთანავე გალეწვა (კომბაინით). რუსეთში რაციონალური ა-ის პრინციპების შემუშავება დაიწყო XIX ს. ამ საქმეში დიდი ღვაწლი მიუძღვით ვ. დოკუჩაევს, პ. კოსტიჩევს, კ. ტიმირიაზევს, დ. პრიანიშნიკოვს და სხვ. მაგრამ ჩვენს ქვეყანაში ა-ს ხელსაყრელი პირობები მხოლოდ სოფ. მეურნ. სოციალ. რეკონსტრუქციამ, კოლ-ბებისა და საბჭ. მეურნეობების ჩამოყალიბებამ, მძიმე ინდუსტრიისა და ქიმ. მრეწვ. განვითარებამ შეუქმნა.

ნიადაგის ნაყოფიერების გასადიდებლად თანამედროვე ა-ში ფართოდ იყენე-

ბენ ქიმ. საშუალებებს — სასუქებს, აგრეთვე სხვადასხვა შხამებს მავნებლებისა და დაავადებებისაგან სას.-სამ. კულტურების დასაცავად. სარეველებს სპობენ *ჰერბიციდებით*. ა-ის სრულყოფა დამოკიდებულია მის კომპლექსურობასა და დიფერენცირებულ გამოყენებაზე. ა-ის კომპლექსურობა ითვალისწინებს სას.-სამ. მცენარის განვითარების სხვადასხვა ფაზაში სიცოცხლისათვის საჭირო ყველა ფაქტორის — სინათლის, სითბოს, წყლის, ჰაერისა და საკვებ ნივთიერებათა კომპლექსურ მოწესრიგებას. ამისათვის აუცილებელია აგროტექ. ღონისძიებებს ჰქონდეს სისტემის, მთლიანი კომპლექსის ხასიათი, რადგან უხვი მოსავლის მისაღებად მცენარის ზრდის ერთი რომელიმე ფაქტორის მოქმედების გაძლიერება საკმარისი არ არის, მაგ., არ შეიძლება ნიადაგში წყლის უკმარობის კომპენსაცია სასუქის უხვად შეტანით მოვახდინოთ, აზოტი შევცვალოთ ფოსფორით. მაგრამ ერთ-ერთი ფაქტორის გაძლიერებით შეიძლება მივაღწიოთ სხვა ფაქტორების ეფექტურობის ამაღლებას. ასე, მაგ., თუ ნიადაგი საკმარისად ტენიანია, მცენარე უკეთ ითვისებს სასუქს, იზრდება ფოტოსინთეზის ინტენსივობა და სხვ.; ა. ამავე დროს უნდა იყოს დიფერენცირებული როგორც ბუნებრივი პირობების, ისე მცენარის ბიოლ. თავისებურებისა და თესლბრუნვაში დაკავებული ადგილის შესაბამისად. ჭარბტენიანი, ზომიერტენიანი, მშრალი და სარწყავი ადგილების ა. განსხვავებულია. ამა თუ იმ კულტურისათვის საჭირო აგროტექ. ღონისძიებები დამოკიდებულია წინამორბედი და მომდევნო კულტურების ბიოლ. თავისებურებებზეც. ა-ის სწორად ჩატარება და მისი ეფექტურობა მხოლოდ სწორი თესლბრუნვის პირობებშია შესაძლებელი. ეს გულისხმობს მინდვრებში სას.-სამ. კულტურების გეგმაზომიერ მორიგეობასა და ა-ის შეხამებას მათ თავისებურებებთან. სას.-სამ. კულტურების მოწინავე ა-ის შემუშავებაში, ჩვენი ქვეყნის სამეცნ.-კვლ. დაწესებულებებთან ერთად, დიდი წვლილი მიუძღვით უხვი მოსავლის ოსტატებს, სოფ. მეურნ. მოწინავე ადამიანებს, რ-ებიც პრაქტიკულად იყენებენ და ავითარებენ აგრონ. მეცნ. მიღწევებს სხვადასხვა ბუნებრივ პირობებში.

საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ საქართველოში ძირფესვიანად შეიცვალა სოფ. მეურნ. მეგომარეობა და ამასთან დაკავშირებით სას.-სამ. კულტურების აგროტექნიკა. საბჭ. ხელისუფლების დამყარებამდე საქართველოში 25 ათ. გუთნიდან 7 ათ. ხისა იყო. სოფ. მეურნეობაში გამოყენებულ სიმძლავრეთა 90%-ზე მეტი ამჟამად მექან. ძრავებზე მოდის.

*ლიტ.*: ლომოური ი., მარცვლეული კულტურები, ნაწ. 1—2, თბ., 1946—50; საბაშვილი მ., ჭანიშვილი შ., ზოგადი მიწათმოქმედება ნიადაგთმცოდნეობით, მე-2 გადამუშ. გამოც., თბ., 1966; Дояренко А. Г., Избр. соч., М., 1963; Мосолов В. П., Соч. в пяти томах, М.,1952—55; Прянишников Д. Н., Об удобрении полей и севооборотах, Избр. статьи, М., 1962; Тимирязев К. А., Земледелие и физиология растений, Избр. соч., т 1, М., 1957.

**აგროტექნიკური პასპორტი** თესლბრუნვის მინდვრისა, სსრკ-ში საალრიცხვო დოკუმენტი, რ-იც აადვილებს სას.-სამ. კულტურების აგროტექ. დაგეგმვას ცალკეული მინდვრის კონკრ. პირობების შესაბამისად, უზრუნველყოფს დადგენილი აგროტექ. დაცვის კონტროლს. კოლ-ბა და საბჭ. მეურნ. ადგენენ ნებისმიერი ფორმის ასეთ პასპორტს, ამასთან ხელმძღვანელობენ მოკავშირე რესპ. სოფ. მეურნ. სამინისტროს შედგენილი რეკომენდაციით, რ-იც ითვალისწინებს ა. პ-ის ყოველწლიურად შედგენას კოლ-ბისა და საბჭ. მეურნ. ყველა თესლბრუნვის მინდორზე. ა. პ. ორი ნაწილისაგან შედგება: პირველ ნაწილში (ავსებს კოლ-ბის ან საბჭ. მეურნ. აგრონომი) ნაჩვენები უნდა იყოს მინდვრის ფართობი, მისი რელიეფი, ნიადაგის მოკლე დახასიათება, წინამორბედი კულტურა (კულტურის სახელწოდება, როგორ იყო დამუშავებული მინდორი, როგორი სასუქი შეიტანეს, რა და რა სარეველა იყო ნათესში, როგორი მოსავალი მოვიდა და ა. შ.) და თესლბრუნვის მინდვრის სხვა თავისებურებანი, აგრეთვე მინდორში დასათესად გათვალისწინებული კულტურის დასახელება, მისი ჯიში, დაგეგმილი მოსავალი, ამ კულტურის თესვა-მოყვანის აგროტექ. ღონისძიების გეგმა, სამუშაოს ჩატარების ვადა, სასუქის შეტანისა და თესვის ნორმა და სხვ. ა. პ-ის ეს ნაწილი გადაეცემა საბჭ. მეურნ. განყ-ბას ან კოლ-ბის ბრიგადას. პასპორტის მეორე ნაწილში (ავსებს ბრიგადირი ან განყ-ბის აგრონომი) უნდა ჩაიწეროს ღონისძიების გატარების ფაქტობრივი მხარე — შესრულებულ სამუშაოთა სახეები, სასუქის შეტანისა და თესვის ნორმა, ხვნისა და თესვის სიღრმე, სამუშაოს შესრულების ვადა, მისი ხარისხი, შემსრულებლის გვარი. წლის ბოლოს ა. პ. გადაეცემა კოლ-ბის ან საბჭ. მეურნ. აგრონომს, ძირითადი მონაცემები კი შეაქვთ *თესლბრუნვის მინდვრის ისტორიის წიგნში*.

**აგროფიზიკა,** აგრონომიული ფიზიკა, მეცნიერება მცენარის სასიცოცხლო გარემო პირობების კვლევის ფიზ. მეთოდებისა და მცენარის ცხოველმოქმედების ფიზიკური პროცესების შესახებ. ა. შეიმუშავებს ნიადაგისა და ჰაერის მიწისპირა ფენაში ფიზ. პირობების რეგულირების ხერხებს. ა. მოიცავს ნიადაგის ფიზიკას (ნიადაგის მყარი ფაზის ფიზიკა, ნიადაგის ჰიდროფიზიკა, ნიადაგის თბოფიზიკა, ნიადაგის აირადი ფაზის ფიზიკა); ჰაერის მიწისპირა ფენის ფიზიკას (აეროდინამიკური, რადიაციული და სხვა პარამეტრები); მცენარეთა ბიოფიზიკას (მცენარეთა შუქფიზიოლოგია და მცენარეთა რადიობიოლოგია); მცენარის პროდუქტიულობის ზრდისა და ადრეულობის უზრუნველსაყოფად მისი საარსებო გარემო პირობების რეგულირების ხერხებსა და საშუალებებს. ა. დამოუკიდებელ მეცნიერებად XX ს. დასაწყ. ჩამოყალიბდა ბუნებისმეტყველების სხვადასხვა დარგის განვითარების საფუძველზე. ა-ის განვითარებაში დიდი წვლილი მიუძღვით ბ. დერიაგინს, ა. დოიარენკოს, ს. დოლგოვს, ნ. კაჩინსკის, დ. პრიანიშნიკოვს, ა. როდეს, ს. რიჟოვს, ე. რასელს (ინგლისი), უ. შოუს (აშშ) და სხვ. სსრკ-ში აგროფიზიკოსთა სკოლის შემქმნელია ა. *იოფე*.

აგროფიზ. გამოკვლევები ტარდება მინდვრის, ლაბორატორიული და სავეგეტაციო მეთოდებით; კვლევის მიზანია გარემო პირობების შეფასება და მცენარეში მიმდინარე ფიზიოლოგიური პროცესების შესწავლა. იყენებენ თანამედროვე ზუსტ ხელსაწყოებს. კერძოდ, მცენარის გარემოსთან ურთიერთობის ფიზიოლოგიური პროცესის (თბური და წყლის რეჟიმი, აირცვლა და სხვ.) კვლევისას იყენებენ ფიზიკის თანამედროვე ექსპერიმენტულ საშუალებებს: ნახევარგამტარებს, ელექტრონულ-იონურ აპარატურას, რადიოაქტიურ გამოსხივებას და სხვ. კვლევის შედეგებს არსებითი მნიშვნელობა აქვს ახალი აგროხერხების შესამუშავებლად და არსებულის სრულყოფისათვის. მაგ., აგროფიზ. გამოკვლევების საფუძველზე დამუშავებულია დაცულ გრუნტში ელექტროშუქკულტურის წესები, რ-ებიც ამცირებენ ვეგეტაციის პერიოდს, ზრდიან ბოსტნეულის მოსავალს. ეფექტური შედეგებია მიღებული მებოსტნეობაში პოლიმერული აფსკების გამოყენების, სათბურებში ბოსტნეულის მოყვანის რეჟიმის ავტომატურად რეგულირების, სას.-სამ. პროდუქტების საცავებში ოპტიმალური პირობების ავტომატურად დაცვის საქმეში და სხვ

სსრკ-ში ა-ის საკითხებზე მუშაობს აგროფიზიკის საკ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტი, ვ. დოკუჩაევის სახ. ნიადაგთმცოდნეობის ინ-ტი, უნ-ტებისა და სას.-სამ. ინ-ტების ნიადაგთმცოდნეობისა და ზოგადი მიწათმოქმედების კათედრები, მიწათმოქმედების სამეცნ.-კვლ. ინ-ტები და ა. შ.

*ლიტ.*: Нерпин С В., Чудновский А. Ф., Физика почвы, М., 1967; Основы агрофизики, под ред. А. Ф. Иоффе и И. Б. Ревута, М, 1959; Ревут И. Б., Физика почв, Л, 1964.

**აგროფიტოცენოზი** (აგრო... და ბერძ. phyton — მცენარე, koinōs — საერთო), აგროცენოზი, ადამიანის მიერ ხელოვნურად შექმნილი მცენარეთა თანასაზოგადოება. განასხვავებენ: გაკულტურულებულ ა-ს — ინტენსიური გამოყენებისაგან სახეშეცვლილ ბუნებრივ თანასაზოგადოებას (გეგმაზომიერად ექსპლუატირებული ტყე და მინდორი); ნახევრად კულტურულ ა-ს — ხელოვნურ თანასაზოგადოებას, რ-ის განვითარება გეგმაზომიერად არ რეგულირდება (ტყის ნარგავები, მრავალწლიანი სათესი მინდორი); კულტურულ ა-ს — ხელოვნურ თანასაზოგადოებას, რ-ის განვითარებას მუდამ არეგულირებს ადამიანი (ბაღი, პლანტაცია, ნათესი); ინტენსიურად კულტურულ ა-ს — თანასაზოგადოებას, რ-საც უქმნიან და მუდამ არეგულირებენ არა მარტო ნიადაგის, არამედ ხანდახან წყლისა და ჰაერის გარემოსაც (სასათბურე კულტურები, *აეროპონიკა*, *ჰიდროპონიკა*).

**აგროქიმია,** აგრონომიული ქიმია, მეცნიერება, რ-იც შეისწავლის ნიადაგსა და მცენარეში მიმდინარე ქიმიურ და ბიოქიმიურ პროცესებს, მცენარეთა მინერალურ კვებას, სასუქებისა და ნიადაგის ქიმიური მელიორაციის საშუალებათა გამოყენებას ნიადაგის ნაყოფიერების გასაუმჯობესებლად და მოსავლიანობის გასადიდებლად. ა. სოფ. მეურნ. ქიმიზაციის მეცნ. საფუძველია და ერთდროულად მიეკუთვნება ქიმ. და ბიოქიმ. მეცნიერებებს. იგი მჭიდროდ უკავშირდება ნიადაგთმცოდნეობას, მიწათმოქმედებას, მეტეოროლოგიას, მცენარეთა ფიზიოლოგიასა და ბიოქიმიას, სას.-სამ მიკრობიოლოგიას, ფიზიკას, ქიმიას. ა. მოიცავს მცენარის კვების, ნიადაგისა და სასუქების ურთიერთქმედების, სასუქის სახეებისა და ფორმების ეფექტურობის, აგრეთვე ნიადაგის ქიმ. მელიორაციის საკითხებს, შეისწავლის სარეველათა წინააღმდეგ ქიმ. საშუალებათა გამოყენების მეთოდებსაც. პირველი ნაშრომი ა-ში 1761 გამოაქვეყნა შვედმა მეცნიერმა ი. ვალერიუსმა. XIX ს. 30-იან წწ-ში ფრანგმა მეცნ. ჟ. ბუსენგომ შეისწავლა მიწათმოქმედებაში ნივთიერებათა მიმოქცევის საკითხები. გერმ. მეცნ. ი. ლიბიხმა 1840 წამოაყენა ნაცრის ელემენტებით მცენარის კვების თეორია და შეიმუშავა სუპერფოსფატის მიღების რეცეპტურა. ინგლისში როტემსტედის საცდელი სადგურის დამაარსებელმა ჯ. ლოსმა 1843 ააგო მსოფლიოში პირველი სუპერფოსფატის ქ-ნა. 1859 ი. საქსმა და ვ. კნოპმა გერმანიაში შექმნეს საკვები ხსნარები ხელოვნურ პირობებში მცენარეთა გამოზრდისათვის. 1886 გერმ. აგროქიმიკოსმა ჰ. ჰელრიგელმა პირველმა დაამტკიცა, თუ რა მნიშვნელობა აქვს პარკოსანთა კოჟრის ბაქტერიებს ატმოსფეროს თავისუფალი აზოტის შეთვისებისათვის. ა-ის განვითარებაში დიდი წვლილი შეიტანეს ე. რასელმა (ინგლისი), ა. დემოლონმა (საფრანგეთი), ა. მიჩერლიხმა (გდრ), ფ. ბირიმ (აშშ) და სხვ.

რუსეთში პირველი მეცნ. მოსაზრებები ა-ის საკითხებზე მ. ლომონოსოვმა გამოთქვა. მ. პავლოვმა 1825 გამოაქვეყნა პირველი სახელმძღვანელო „სამიწათმოქმედო ქიმია“. XIX ს. 60-იან წწ. ა. ენგელგარდტმა პეტერბ. მიწათმოქმედების ინ-ტში მოაწყო აგროქიმიური ლაბორატორია და შეისწავლა ფოსფორიტის ფქვილის სასუქად გამოყენების პირობები ამავე პერიოდს განეკუთვნება დ. მენდელეევის საქმიანობა ა-ის დარგში. კ. ტიმირიაზევმა ჩაატარა პირველი სავეგეტაციო ცდები მცენარის კვებისა და სასუქების გამოყენების შესასწავლად. დ. პრიანიშნიკოვმა გამოაქვეყნა ნაშრომები მცენარის კვებისა და სასუქის მოქმედების საკითხებზე; მანვე პირველმა შეადგინა ა-ის სრული კურსი. კ. გედროიცმა შეისწავლა ნიადაგის შთანთქმის უნარიანობა და მისი როლი მცენარის კვებაში, შეიმუშავა მჟავე და ბიცობი ნიადაგების ქიმ. მელიორაციის ღონისძიებები. 1919 რუსეთში დ. პრიანიშნიკოვის, ე. ბრიცკესა და ი. სამოილოვის ინიციატივით შეიქმნა სასუქების სამეცნ. ინ-ტი, რ-საც 1933 ი. სამოილოვის სახ სასუქებისა და ინსექტიფუნგიციდების სამეცნ.-კვლ. ინ-ტი ეწოდა 1931 ჩამოყალიბდა სასუქებისა და აგრონიადაგთმცოდნეობის საკავშ. ინ-ტი. 1944 ვ. დოკუჩაევის სახ ნიადაგის ინ-ტთან შეიქმნა აგროქიმ. ლაბორატორია. 1963–65 ამავე ინ-ტში შეადგინეს სსრკ ნიადაგურ-აგროქიმ. რუკა. 1964 სსრკ-ში შეიქმნა ერთიანი *აგროქიმიური სამსახური*

ს ა ქ ა რ თ ვ ე ლ ო შ ი აგროქიმიურ გამოკვლევებს საფუძველი ჩაუყარეს პ. *მელიქიშვილმა* და მისმა მოწაფემ შ. *ცინცაძემ*, რ-მაც მიიღო სავეგეტაციო ცდებისათვის ხელოვნური საკვები ხსნარები და შეიმუშავა ნიადაგში, სასუქებსა და სხვ. მასალაში ფოსფორის განსაზღვრის ორიგინ. მეთოდი.

საქართველოში საბჭ. ხელისუფლების დამყარებამდე აგროქიმიური სამუშაოები ტარდებოდა ყარაიაზისა და ქუთაისის საცდელ მინდვრებზე, თბილ. ბოტან. ბაღში. 1929 თბილისში მიწათმოქმედების სახალხო კომისარიატთან დაარსდა სასუქებისა და ნიადაგთმცოდნეობის ცენტრალური საცდელი სადგური. 1930 ანასეულში შეიქმნა ჩაის მეურნეობის საკავშ. ინ-ტი და მასთან ა-ის განყ-ბა. იმავე წელს თბილისში დაარსდა სასუქების საკავშ. ინ-ტის ამიერკავკ. ფილიალი, რ-იც 1933 გადაკეთდა სასუქების, აგროტექნიკისა და ნიადაგთმცოდნეობის საკავშ. სამეცნ.-კვლევითი ინ-ტის საქართვ. ფილიალად. 30-იანი წწ-იდან საქართვ. სას.-სამ. ინ-ტის ა-ის კათედრამ დაამუშავა წითელმიწა ნიადაგების მოკირიანების საკითხები, დაადგინა საქართვ. ტორფის ფონდი და მისი სასუქად გამოყენების წესები, შეისწავლა ვაზის ქლოროზის გამომწვევი მიზეზები და მის წინააღმდეგ ბრძოლის ღონისძიებები. შეიმუშავა აგროქიმიური კარტოგრამების (იხ. *კარტოგრამა აგროქიმიური*) შედგენის საკითხები და სხვ. ა-ის საკითხებზე ნაშრომები აქვთ ა. მენაღარიშვილს, ი. სარიშვილს, შ. ჭანიშვილს, ი. ნაკაიძეს, ი. გამყრელიძეს, მ. ბზიავას, ო. ონიანსა და სხვ.

ა-ის თანამედროვე პრობლემებია: მცენარეთა კვების თეორ. და პრაქტ. საკითხები, სასუქების გამოყენების კოეფიციენტის ამაღლება, მცენარის მიერ ნიადაგის საკვები ნივთიერებების შეთვისების ხარისხის ამაღლება, სასუქების ახალი, ეფექტური ფორმების შექმნა. ა-ს უდიდესი მნიშვნელობა აქვს სახალხო მეურნეობისათვის. მეცნიერთა მიერ შემუშავებული რეკომენდაციები საშუალებას გვაძლევს ავამაღლოთ ნიადაგის ნაყოფიერება და გავზარდოთ მოსავლიანობა. ა-ის მიღწევათა საფუძველზე სსრკ-ში და საზღვარგარეთ შექმნილია მინერ. სასუქების მრეწველობა.

*ლიტ*.: მ ე ნ ა ღ ა რ ი შ ვ ი ლ ი ა., აგროქიმია, თბ., 1966; ნ ა კ ა ი ძ ე ი., მცენარის კვება, თბ., 1959; С о к о л о в А. В., Очерки из истории агрономической химии в СССР, М., 1958

**აგროქიმიური ანალიზი,** მცენარის, მცენარეული წარმოშობის საკვების, ნიადაგის, სასუქის, პესტიციდების ქიმ. შედგენილობის განსაზღვრა ლაბორ. მეთოდებით. ა. ა-ს ატარებენ აგროქიმიურ ლაბორატორიაში.

მ ც ე ნ ა რ ი ს ა ნ ა ლ ი ზ ი თ განსაზღვრავენ იმ მაკრო-და მიკროელემენტების (აზოტი, ფოსფორი, კალიუმი, კალციუმი, მაგნიუმი, გოგირდი, რკინა, ბორი, მანგანუმი, სპილენძი, მოლიბდენი, თუთია, კობალტი და სხვ.) შემცველობას, რ-თაც მცენარე ნიადაგიდან ითვისებს. უმნიშვნელოვანესი მცენარეული წარმოშობის ორგ ნაერთების (ცილები, ცხიმები, ნახშირწყლები და სხვ.) შემცველობის განსაზღვრით ადგენენ ცხოველთა საკვების და სხვა მცენარეული პროდუქტების ხარისხს (მაგ., შაქრის რაოდენობა შაქრის ჭარხალში, სახამებლისა — კარტოფილში, ცილებისა — მარცვლეულში და ა. შ.). ნიადაგის ქიმ ანალიზის მიზანია მცენარის ძირითადი საკვები ელემენტების განსაზღვრა (იხ. *ნიადაგის ანალიზი*).

ს ა ს უ ქ ე ბ შ ი (მინერალური და ორგანული) განსაზღვრავენ მცენარის საკვებ ნივთიერებათა შემცველობასა და ფორმებს; აზოტიან სასუქებში — საერთო აზოტს, ამონიაკურ და ნიტრატულ აზოტს, ტენს; ფოსფორიან სასუქებში — ფოსფორს, ტენს; სუპერფოსფატში — მჟავიანობას; ტორფიან სასუქებში — ტენს, ნაცრიანობას, მჟავიანობას (pH), დაშლის ხარისხს; პ ე ს ტ ი ც ი დ ე ბ შ ი — მოქმედ ქიმ. ნაერთთა პროცენტს.

ა. ა-ის ჩასატარებლად სარგებლობენ სხვადასხვა ქიმ.-ლაბორ. მეთოდით და აპარატურით, ფართოდ იყენებენ სპექტროფოტომეტრიას, ალის ფოტომეტრიას, სტაბილურ და რადიოაქტიურ იზოტოპებს, ქრომატოგრაფიას და სხვ. (იხ. აგრეთვე სტ. *აგროქიმიური სამსახური*).

*ლიტ*: ს ა რ ი შ ვ ი ლ ი ი., მ ე ნ ა ღ ა რ ი შ ვ ი ლ ი ა., გ ე რ ა ს ი მ ო ვ ი ბ., აგროქიმიის პრაქტიკუმის სახელმძღვანელო, გამოც. მე-5, თბ., 1963.

**აგროქიმიური ლაბორატორია,** დაწესებულება ან დაწესებულების დამოუკიდებელი განყ-ბა, რ-იც საგანგებო აგროქიმიურ გამოკვლევებს ატარებს. სსრკ-ში ა. ლ-ის სახეებია ს ა ს წ ა ვ ლ ო (სას.-სამ. სასწავლო დაწესებულებებთან); ს ა მ ე ც ნ ი ე რ ო - კ ვ ლ ე ვ ი თ ი (სას.-სამ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტებთან და საცდელ სადგურებთან) და ს ა წ ა რ მ ო ო, რ-საც მიეკუთვნება აგროქიმ. სამსახურის სისტემაში შემავალი ზონალური და ცალკეულ მოწინავე მეურნეობასთან არსებული საკოლმ. ან საბჭ. მეურნ. ა. ლ.

აგროქიმ. მომსახურების სამუშაოებს კოლ-ბებსა და საბჭ. მეურნეობებში სამეცნ.-კვლ. ინ-ტთან და საცდელ სადგურებთან ჩამოყალიბებული ზონალური ა. ლ. ასრულებს. აქ აკეთებენ ნიადაგის, სასუქის, საკვებისა და სხვ. ქიმ. ანალიზებს. ნიადაგის ანალიზის საფუძველზე ადგენენ აგროქიმ კარტოგრამას (იხ. *კარტოგრამა აგროქიმიური*); განსაზღვრავენ მეურნ. მოთხოვნას სასუქზე. სსრკ-ში (1972 მონაცემებით) არის 197 ზონალური ა. ლ. აქედან საქართველოში — 3: საქართვ. სას.-სამ. ინ-ტთან, საკავშ. ჩაისა და სუბტროპ. კულტურების სამეცნ.-კვლ. ინ-ტთან და საქართვ. ნიადაგთმცოდნეობის, აგროქიმ. და მელიორ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტთან.

**აგროქიმიური სამსახური,** სოფლის მეურნეობის აგროქიმიური მომსახურების ორგანიზაცია. ა. ს-ის ამოცანაა მინერ. სასუქებისა და სხვ. ქიმ. საშუალებების ეფექტური გამოყენების მეცნ. დასაბუთებული რეკომენდაციების შემუშავება, ნიადაგის აგროქიმ. კარტოგრამების (იხ. *კარტოგრამა აგროქიმიური*) შედგენა, მინერ. სასუქებზე მეურნ. მოთხოვნილების დადგენა; ნიადაგის. სასუქისა და საკვების ხარისხის ანალიზი, მეურნეობაში სასუქების გამოყენებაზე კონტროლი, აგროქიმ. ცოდნის პროპაგანდა.

სსრკ-ში ა ს-ს საფუძველი ჩაეყარა 1931 მტს-ებთან არსებული *აგროქიმიური ლაბორატორიების* სახით. მტს-ების რეორგანიზაციის შემდეგ (1958) ა. ს-ს ეწევიან სოფ. მეურნ. რაიონულ ინსპექციებთან არსებული აგროქიმ ლაბორატორიები. 1964 სსრკ-ში შეიქმნა ერთიანი ა. ს., რ-შიც შედის ზონალური აგროქიმ. ლაბორატორიები. ა. ს-ს სამეცნ.-მეთოდურ ხელმძღვანელობას უწევს სსრკ სოფ. მეურნ. სამინისტროს სოფ მეურნ. ა. ს-ის ცენტრ. ინ-ტი. ა. ს.-ის საერთო ხელმძღვანელობა ევალება სსრკ და მოკავშ. რესპ. სოფ. მეურნ. სამინისტროებს. 1970 თბილისში დაარსდა სსრკ სოფ. მეურნ. სამინისტროს აგროქიმ სამსახურის ცენტრ. ინ-ტის თბილ ფილიალი, რ-იც მომსახურებას უწევს ამიერკავკ. რესპუბლიკებს.

**აგტელეკი,** ბ ა რ ა დ ლ ა-დ ო მ ი ც ა (Aggtelek; Baradla-Domica), ევროპის ერთ-ერთი უდიდესი კარსტული მღვიმე. მდებარეობს სლოვაკიის კრასში, უნგრეთისა და ჩეხოსლოვაკიის საზღვარზე. უნგრეთში ა-ს (სიგრძე 15 *კმ*) ბ ა რ ა დ ლ ა ს უწოდებენ, სლოვაკიაში — დ ო მ ი ც ა ს (7 *კმ*) ბარადლა დიდი ხანია ცნობილია, დომიცა 1926 აღმოაჩინეს. ა-ში ბევრი ტბა, მდინარე, სტალაქტიტებიანი და სტალაგმიტებიანი მიწისქვეშა დარბაზია. მღვიმე მოწყობილია ტურისტების მისაღებად. ა-ის ახლოს 1952 უნგრ სპელეოლოგებმა აღმოაჩინეს დიდი კარსტული მღვიმე, რ-საც „მშვიდობის მღვიმე“ უწოდეს.

**აგუასკალიენტესი** (Aguascalientes), ქალაქი ცენტრ. მექსიკაში, აგუასკალიენტესის შტატის ადმ. ცენტრი. 222,1 ათ. მცხ. (1970). სარკინიგზო კვანძი რკინიგზის სახელოსნოებითურთ. სას.-სამ. რ-ნის სავაჭრო ცენტრი. განვითარებულია საფეიქრო (ბამბა, შალი), კვებისა და კერამ. მრეწველობა. დაარსდა 1575 როგორც ვერცხლის მოპოვების ცენტრი. ა-ის ახლოს არის ცხელი მინერ. წყაროების კურორტი, აქედან წარმოდგა ქალაქის სახელწოდებაც (ესპ. aqua — წყალი, caliente — ცხელი).

**აგუბედია,** სოფელი აფხ. ასსრ ოჩამჩირის რ-ნში, მდ. ოხოჯის მარცხ. ნაპირზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., აძხიდა, ახეცარა, აჯრა. მეორე კოპიტი, მიშველი, ნარჯხეუ, ოხოჯა, პატრახუწა, პირველი კოპიტი, ქვალონი). ზ. დ. 120 *მ*, შავი ზღვიდან 20 *კმ*, ოჩამჩირიდან 21 *კმ*. ტუნგის საბჭ. მეურნ., 1 საშ., 2 რვაწლ. და 1 დაწყ. სკოლა, კლუბი, 2 ბ-კა, ამბულ., კავშირგაბმ განყ-ბა. ა-ს გვიანდ. ფეოდალურ ხანაში გ უ ლ ი ბ ე დ ი ა, აგრეთვე შ უ ა ბ ე დ ი ა ეწოდებოდა XVIII ს. დასაწყისში ახალმა, აფხაზურმა მოსახლეობამ სოფლის სახელის პირველი ნაწილი — „გული“, „შუა“ — აფხაზურად თარგმნა („აგუ“). ა-ის მიდამოებშია *ბედიის მონასტერი* ეკლესიით (X–XI სს.). სამრეკლოთი და სასახლით, შუა საუკ. ციხე „ტყაური“.

**აგუბეკოვის ნამოსახლარი,** *ნეოლითის* ხანის (ძვ. წ. III ათასწლ. დასაწყ.) დასახლება (1,5 *კმ* ქ. ნალჩიკის ჩრდ.-დას-ით). არქეოლოგიურად შეისწავლეს ი. კრიჩევსკიმ და ა. კრუგლოვმა 1932–33. აღმოჩენილია ქვის იარაღი, კერამიკული ნაწარმი და ადამიანის პრიმიტიული ქანდაკება (თიხა).






აგუბეკოვის ნამოსახლარი. ქვის იარაღი. ნეოლითი.

აგურისა და ქვის წყობა.



აგურის მრავალრიგა წყობა.







დიდბლოკური წყობა: ა—ოთხრიგა ჭრით, ბ—ორრიგა ჭრით.



თევზისფხური წყობის დეტალი (კახური წყობა).



წყობა კბილა ჭდობით.

*ლიტ.*: Формозов А. А., Неолит Крыма и черноморского побережья Кавказа, «Материалы и исследования по археологии СССР», 1962, в. 102.

**აგუდა** (1068—1123), ჩინეთში *ჯურჯენთა* სახელმწიფოს — *ძინის* დამაარსებელი და პირველი იმპერატორი 1115—23. 1113 გახდა ჯურჯენთა ერთ-ერთი გვარის — ვანიანის წინამძღოლი. ვანიანები *კიდანების* მოხარკენი იყვნენ. ა-მ გააერთიანა ჯურჯენები, 1114 გაილაშქრა კიდანების წინააღმდეგ და აიღო მათი სიმაგრეები მანჯურიაში. 1115 თავი გამოაცხადა იმპერატორად და დინასტიას უწოდა ძინი (ოქროსი). 1116 დაიმორჩილა მთელი მანჯურია, ხოლო 1123 ჩრდ. ჩინეთში დაიპყრო კიდანების იმპერიის — ლიაოს ტერიტორია.

**აგულიასი,** აგულიაში (Agulhas, პორტუგ. agulha — ნემსი), აფრიკის უკიდურესი სამხრეთი კონცხი. იხ. *ნემსა კონცხი*.

**აგულიასის ქვაბული,** ნემსა კონცხის ქვაბული, ფსკერის დადაბლება ინდოეთისა და ატლანტის ოკ-ების საზღვარზე, სამხრ. აფრ. კონტინენტურ ფერდობს, კროზეს პლატოსა და აფრიკა-ანტარქტიკის ქედს შორის. სიგრძე 1100 *კმ*, სიგანე 1000 *კმ*-მდე. მაქს. სიღრმე 6000 *მ*-მდე. გრუნტი—წითელი თიხები.

**აგულის ქედი,** აგულსკიე ბელკი, ქედი ალმ. საიანის ცენტრ. ნაწილში, უმეტესად რსფსრ ირკუტსკის ოლქში. სიგრძე 50 *კმ*-მდე. საშ. სიმაღლე 2000 *მ*-მდე, მაქს.—2626 *მ*. აგებულია კრისტ. კირქვებით, ფიქლებითა და დოლომიტებით. რელიეფი ალპურია. ქედზე მცირე მყინვარებია. თხემებზე მაღალმთის ტუნდრაა, ფერდობებსა და ხეობებში — მუქწიწვოვანი მთის ტაიგა.

**აგუმაა** ქიაზიმ ყარამანის ძე [18. IV (1. V). 1915, სოფ. ღვადა, ახლანდ. ოჩამჩირის რ-ნი, — 10. XII. 1950], აფხაზი საბჭ. მწერალი. ლექსებს აქვეყნებს 1934-იდან („გიდას ოჯახი“, „კოლხეთი“, „ბაღში“, „მე მიყვარს კვიკვი“). მისი მთავარი ნაწარმოებები — პოემა „ტარიელ რაშბა“, ბალადა „სალამური“, მოთხრობები „დაუღვრელი ცრემლები“, „თემრაზი და ციცანა“, „ტყვე“, პიესა „დიდი მიწა“ ეძღვნება პატრიოტულ თემას. ა-მ აფხ. ენაზე თარგმნა სომხ. ეპოსი „დავით სასუნცი“, ტ. შევჩენკოს პოემა „სიზმარი“, ქართვ. პოეტთა ლექსები და სხვ.

**აგუნა,** მევენახეობა-მეღვინეობის ქართული წარმართული ღვთაება. ა-ს პატივსაცემი რიტუალი საახალწლო და საშემოდგომო დღესასწაულებზე სრულდებოდა. ა-ს სახელზე საახალწლოდ ცხვებოდა ვაზის რქის ან მტევნის ფორმის კვერები (გურიაში ამგვარ კვერს „ა-ს პურს“ ეძახდნენ), მაღლარ ვაზთან და მარანში ლოცულობდნენ და ღვთაებას ვაზის ნაყოფიერებას შესთხოვდნენ. შემდეგ იწყებოდა გადაძახება: „აგუნა, აგუნა, გადმოიარე... ჩვენს მამულში — ყურძენი, სხვის მამულში — ფურცელი...“ კლარჯეთში რთვლის დროს ვენახში ლხინს მართავდნენ: აკიდოებით შემკული შიშველი ყმაწვილები ფერხულს ცეკვავდნენ. ა-ს კულტს სასტიკად ებრძოდა ქრისტ. ეკლესია. ა-ს რაჭასა და ლეჩხუმში „ანგურა“ ეწოდებოდა, სამეგრელოში — „ჯუჯელია“, ნართების ადიღეურ ეპოსში „ა.“ საღვთო სასმლის ჭურჭელს აღნიშნავდა. ა-ს რიტუალის ზოგიერთი ელემენტი პარალელს პოვებს ფრიგიულ-ბერძნულ-რომაული ღვთაება დიონისეს (ბახუსი) კულტში, რ-იც ფართოდ იყო გავრცელებული ელინისტურ ხანაში. ა-ს კულტი გადმონაშთის სახით საქართვ. ზოგიერთ კუთხეში XIX ს-მდე შემორჩა.

*ლიტ.*: ბარდაველიძე ვ., აგუნა-ანგურა, «ძეგლის მეგობარი», 1968, № 16; ლეკიაშვილი ა., შენ ხარ ვენახი, თბ., 1972; Такайшвили Е. С., Археологическая экспедиция 1917 года в южные провинции Грузии, Тб., 1952.

*გ. ჩიტაია.*

**აგური,** მინერალური წარმოშობის სხვადასხვა მასალისაგან დაყალიბებული, სწორკუთხა პარალელეპიპედის ფორმის ხელოვნური საშენი ქვა; სიმტკიცე, ყინვამედეგობა და სხვა ტექ. თვისებები მიღებული აქვს გამოწვით (გამომწვარი ა.) ან მაღალი წნევის (7—8 *ატმ*) ორთქლით დამუშავების შედეგად (ავტოკლავური სილიკატური ა.). გამომწვარი ა-ის ნედლეულად იყენებენ: თიხას, ტრეპელს, დიატომიტს; სილიკატურისათვის — კვარცის ქვიშას (ან კაჟმიწოვან სხვა ქანს) და კირს. ა. გავრცელებული საშენი მასალაა, მაგრამ იმის გამო, რომ ნაკლებად ინდუსტრიულია, მისი გამოყენება თანდათან მცირდება.

თიხის ა. უძველესი ხელოვნური საშენი მასალაა. არქეოლ. გათხრებისას შუამდინარეთსა და ეგვიპტეში აღმოჩენილია მრავალი ათასწლეულის წინათ ა-ით ნაგები არქიტ. ძეგლები. სტრაბონის ცნობით, ახ. წ. დასაწყისში ა. უკვე ფართოდ იყო გავრცელებული იბერიაში, თუმცა ტერმინი „ა.“, ი. ჯავახიშვილის გამოკვლევით, ჩვენში მხოლოდ X ს-იდან გვხვდება; მანამდე იგი ალიზის სახელწოდებით იყო ცნობილი. ძველად საქართველოში უმთავრესად კვადრ. ფორმის ა-ს ამზადებდნენ. ანტიკურ და ადრინდ. ფეოდ. ხანაში მისი გვერდის ზომა 46—54 *სმ* იყო, ხოლო სისქე — 10—11 *სმ* (ამგვარი ა. გამოყენებულია მცხეთისა და ურბნისის ძეგლებში). შუა საუკუნეებში ა-ის ზომები შემცირდა (გვერდის ზომა 21—27 *სმ*, სისქე — 4—7 სმ). ამ ფორმის ა., რ-საც ჩვენში ქართულ ა-ს უწოდებენ, აღარ მზადდება, მას დეკორაციული დანიშნულებაღა შემორჩა.

თიხის ა-ს აგურის ქარხნებში ორი წესით ამზადებენ: პლასტიკური ან ნახევრად მშრალი დაწნეხით. პირველ შემთხვევაში ა-ს წინასწარ აშრობენ კამერებში ან ჰაერზე; გამოწვა ხდება რგოლურ ან გვირაბულ ღუმლებში 900—1100° C ტემპ-რაზე. ნახევრად მშრალი დაწნეხისას ა-ს საშტამპავ წნეხებზე ამზადებენ და ღუმელში გამოუშრობლად აწყობენ გამოსაწვავად.

თიხის ა. მზადდება ჩვეულებრივი ან ღრუ; ზომით (სახელმწიფო სტანდარტის მიხედვით) — ცალმაგი (250×120×65 *მმ*) და მოდულური (250×120×88 *მმ*); ა-ის მარკას — 200, 150, 125, 100, 75 (გამონაკლისის სახით მზადდება 50 მარკისაც) საზღვრავენ დროებითი წინაღობით კუმშვისას და ღუნვისას. მოცულობითი წონა — 1400-იდან 1900 *კგ/მ*$^3$-მდე. თიხის ა-ს იყენებენ შენობის საძირკვლის, თაღების, კედლების, საკვამლე მილების, საკანალიზაციო მოწყობილობებისა და სხვ. ასაგებად.

სილიკატური ა. მზადდება კვარცის ქვიშისა (92%) და კირის (8%) ნარევის თბური დამუშავებით. თიხის ა-თან შედარებით უპირატესობასთან ერთად (ტექნოლ. სიმარტივე და სხვ.) აქვს ნაკლიც — კარგად ვერ ეჭიდება დუღაბს, არ შეიძლება მისი გამოყენება საძირკვლებში, ტენიან სადგომებსა და საკვამლე მილებში.

შენობათა ფასადების, ვესტიბიულების, კიბის უჯრედებისა და სხვ. მოსაპირკეთებლად იყენებენ სხვადასხვა ფორმის ა-ს, რ-ის ზედაპირი ზოგჯერ მოჭიქულია. ამზადებენ სპეც. დანიშნულების ა-საც—მჟავამედეგს, საგზაოს (საგზაო კლინკერი), ცეცხლგამძლეს და სხვ. (იხ. აგრეთვე *აგურის მრეწველობა*).

*ლიტ.*: აფაქიძე ა., ქალაქები და საქალაქო ცხოვრება ძველ საქართველოში, [წგნ.] 1, თბ., 1963; Гвоздарев И. П., Производство силикатного кирпича, М., 1951; Технология керамики и огнеупоров, под ред. П. П. Будникова, М., 1962.

*ზ. წილოსანი.*

**აგურისა და ქვის წყობა,** გარკვეული წესით განლაგებული და ერთმანეთთან შეკავშირებული (ძირითადად დუღაბით) აგურების ან ქვების ერთობლიობა. ა. და ქ.



აგურის ორრიგა (ჯაჭვური) წყობა.

წ-ის ფიზ.-მექან. თვისებებს (სიმტკიცე, მონოლითობა და სხვ.) განაპირობებს მასალის (ქვა, დუღაბი) თვისებები, წყობის სახეობა და შესრულების ხარისხი. ქვის სახეობათა მიხედვით განასხვავებენ ხელოვნური და ბუნებრივი ქვის წყობას. პირველს განეკუთვნება აგურის, კერამ. და ბეტონის ბლოკების წყობა, მეორეს—სწორი (თლილი) ან არასწორი (ქვაყორე) ფორმის ბუნებრივი ქვის წყობა. ეს უკანასკნელი ორგვარია: ყორე წყობა და ყორებეტონის წყობა. კონსტრუქციის მიხედვით წყობა შეიძლება იყოს მთლიანი (მასიური), ღრუ ან შრეული. ღრუ წყობა შედგება რამდენიმე შრისაგან, რ-თა შორის დატოვებულ სივრცეს ჩვეულებრივ თბოსაიზოლაციო მასალით ავსებენ. შრეული წყობა მთლიანია, იგი შეიცავს სხვადასხვა მასალის რამდენიმე შრეს (მაგ., ბუნებრივი ქვით მოპირკეთებული აგურის წყობა). სწორი ფორმის ქვის წყობა ქვის ზომის (სიმაღლის) მიხედვით შეიძლება იყოს წვრილქვიანი (მაგ., აგურის წყობა), მცირებლოკიანი (კერამ., ბეტონის წყობა) ან მსხვილბლოკიანი (ბეტონის, აგურის წყობა).

წყობაში დუღაბი აკავშირებს ქვებს, თანაბრად ანაწილებს მათ შორის წნევას და ზრდის წყობის სიმტკიცესა და მონოლითობას. დუღაბი მზადდება ერთი ან რამდენიმე სახეობის მჭიდა ნივთიერებისაგან (კირი, ცემენტი და სხვ.). იყენებენ სხვადასხვა ფისზე დამზადებულ ქვასთან მძლავრი შეჭიდების უნარის მქონე დუღაბსაც (პლასტდუღაბი). წყობის სიმტკიცის გასადიდებლად შეიძლება მისი დაარმატურება ლითონის ღეროებით (არმირებული წყობა). ძველად ფართოდ იყო გავრცელებული უდუღაბო, ე. წ. მშრალი წყობა, რ-შიც თლილი თუ ნახევრად დამუშავებული ქვების შესაკავშირებლად ლითონის ან ქვის სპეც. ნაწილებს იყენებდნენ.

წყობის სიმტკიცისა და მონოლითობისათვის აგურს ან ქვას გარკვეული წესით (ე. წ. ჭრის წესებით) ფენა-ფენა განალაგებენ და ერთმანეთს გადააბამენ (ნაკერების გადაბმა). ნაკერის სისქე საშუალოდ 10—12 *მმ*-ია. გადაბმის მრავალი არსებული სისტემიდან ამჟამად მხოლოდ ზოგიერთს იყენებენ, მაგ., აგურის წყობისათვის — ორრიგა (ჯაჭვურ) და მრავალრიგა სისტემებს. მსხვილბლოკურ წყობაში—ორ- სამ- ოთხრიგა „ჭრის“ სისტემებს (შენობის კედელში სართულის სიმაღლეზე განლაგებული ბლოკების რიცხვის შესაბამისად).




წყობა მერცხლისკუდა გადაბმით.

საქართველოში ძველთაგანვე შეიქმნა ქვის წყობის მაღალი კულტურა და წყობის ადგილ. სახესხვაობები. მაგ., სასოფლო მშენებლობაში (განსაკუთრებით აღმ. საქართველოში) გავრცელებული ე. წ. კახური წყობა შედგება ირიბად წყობილი რიყის ქვისა (თევზისფხური წყობა) და აგურის ორი-ოთხი რიგისაგან. ადრინდ. ნაგებობებში მშრალი წყობისათვის იყენებდნენ თლილ ქვებს (კვადრებს), რ-ებსაც ერთმანეთთან ტრაპეციის ფორმის ბუდეში ჩასმული და ტყვიით ჩამაგრებული ლითონის ფირფიტით აკავშირებდნენ (მერცხლისკუდა გადაბმა). წყობისათვის სეისმომედეგობის მისანიჭებლად ქვებს აკავშირებდნენ კბილა ჭდობით, ხოლო კამარების მტკიცე წყობისათვის გარკვეულ ადგილებში ფასონურ ქვებს სვამდნენ.

*ლიტ.*: მ შ ვ ე ნ ი ე რ ა ძ ე დ., ძველი ქართული სამშენებლო ხელოვნების ზოგიერთი საკითხი, თბ., 1950; სამშენებლო სამუშაოთა წარმოება (სამშენებლო წარმოების ტექნოლოგია), გ. ნინუას რედ., ნაწ. 2, თბ., 1957.

*გ. ნინუა.*

**აგურის მრეწველობა,** საშენ მასალათა მრეწვ. დარგი, რ-იც აწარმოებს თიხის, დიატომიტის ან სილიკატურ *აგურს*.

რუსეთში აგურის პირველი კუსტ. საწარმოები XV–XVI სს. მიჯნაზე აშენდა. 1913 რუსეთი 2,9 მლრდ. ცალ აგურს ამზადებდა. სსრკ-ში ხუთწლედების მანძილზე შეიქმნა მსხვილი, მექანიზებული, მოწინავე ტექნიკით აღჭურვილი ა. მ., რ-ის პროდუქცია მკვეთრად გაიზარდა ომის შემდგომ პერიოდში. 1960 დაამზადეს 35,5, ხოლო 1971 წ. — 44,6 მლრდ. ც. აგური. სსრკ-ში ა. მ-ის უდიდესი საწარმოებია ლიუბერცისა და კორენიოვის სილიკატური აგურის ქ-ნები; ვოლგოგრადის, ჩერიომუშკებისა და სხვ. თიხის აგურის ქ-ნები. ლიუბერცის ქ-ნა ყოველდღიურად 800 ათ. ც. აგურს ამზადებს და მსოფლიოში ერთ-ერთი უდიდესი საწარმოა. სსრკ-ს პირველი ადგილი უჭირავს მსოფლიოში თიხისა და სილიკატური აგურის წარმოებით.

საქართველოში თიხის აგურის წარმოება უძველესი დროიდანაა ცნობილი. ძვ. ქართ. საეკლ. და საერო ნაგებობები მოწმობს, რომ აგურს მშენებლობაში ხშირად იყენებდნენ როგორც დამოუკიდებლად, ისე ქვასთან ერთად. ქართ. აგურს ბრტყელი ფორმა ჰქონდა და კუსტარული წესით მზადდებოდა. XX ს. დამდეგიდან საქართველოში ინერგება ე. წ. რუსული აგურის წარმოება, რ-იც ფორმით შედარებით ვიწრო და მაღალია. 1913 საქართველოში დაამზადეს 30 მლნ. ც. აგური. ოქტომბრის რევ. შემდეგ საქართველოში აშენდა თიხის აგურის ნაწილობრივ მექანიზებული ქ-ნები თბილისში, მცხეთაში, გურჯაანში, ქუთაისში, სამტრედიაში, ლანჩხუთში, ნოსირში (ცხაკაიას რ-ნი), ტევრში (ზესტაფონის რ-ნი), ზუგდიდში და სხვ. ამათ გარდა, საქართველოში იყო ადგილ. მრეწვ. და კოლ-ბების თიხის აგურის შედარებით ნაკლები სიმძლავრის ქ-ნები. ომის შემდეგ საქართველოში აშენდა ახალი, დიდი სიმძლავრის მთლიანად მექანიზებული ა. მ-ის საწარმოები, ხოლო ძველი მნიშვნელოვნად გადაკეთდა. საქ. სსრ ა. მ-ის პროდუქციამ 1950 წ. 142,4 მლნ. ც. მიაღწია, ხოლო 1972 წ. — 271,7, ნაცვლად 91,4 მლნ. ც. (1940). საქართვ. ა. მ-ის უმნიშვნელოვანესი საწარმოებია: თიხის აგურისა — მეტეხის ქ-ნა (სიმძლავრე 80 მლნ. ც.), ქუთაისის ქ-ნა (სიმძლავრე 17 მლნ. ც.) და სხვ.; სილიკატური აგურისა — ავჭალის ქ-ნა (სიმძლავრე 135 მლნ. ც.), აჯამეთის ქ-ნა (სიმძლავრე 90 მლნ. ც.), ჭიათურის ქ-ნა (სიმძლავრე 27 მლნ. ც.) და სხვ.

ს ო ც ი ა ლ ი ს ტ უ რ ი ქ ვ ე ყ ნ ე ბ ი დ ა ნ ა. მ. განვითარებულია ჩეხოსლოვაკიაში, პოლონეთსა და გდრ-ში, კ ა პ ი ტ ა ლ ი ს ტ უ რ ი ქ ვ ე ყ ნ ე ბ ი დ ა ნ კი ა. მ. განსაკუთრებით განვითარებულია ინგლისსა და აშშ-ში, თუმცა აშშ-ში აგურის წარმოების მოცულობა უკანასკნელ წლებში თანდათან მცირდება. მშენებლობაში სხვადასხვა სახის პროგრ. საშენ მასალათა ფართოდ დანერგვის გამო აგურის გამოყენება საშენ მასალად მნიშვნელოვნად კლებულობს.

*ი. მიქელაძე.*

**აგურსაკეთებელი წნეხი,** თიხის ან სილიკატური *აგურის* საყალიბებელი მანქანა. განასხვავებენ ლენტურ და საშტამპავ ა. წ-ს. ლენტურ ა. წ-ში თიხის პლასტიკური მასა უწყვეტად გამოიწნეხება ძელის სახით და სპეც. მოწყობილობით აგურებად იჭრება. საშტამპავი ა. წ. ცალკეულ აგურებს აყალიბებს როგორც თიხის, ისე სილიკატური ნახევრად მშრალი მასის დაწნეხით. ცნობილია ა. მელიას კონსტრუქციის მბრუნავბერკეტიანი საშტამპავი ა. წ. (სახელმწიფო პრემია, 1949), რ-ის მწარმოებლურობაა 8 ათ. ც. აგური საათში.



ა. მელიას კონსტრუქციის აგურსაკეთებელი წნეხი ამ—12.

**აგურსამარხი,** აგურითა და კერამიკული ფილებით ნაგები მიწისქვეშა სამარხი. გავრცელებული იყო ძველი სამყაროს ქვეყნებში. საქართველოში სამთავროს სამაროვანზე კრამიტსამარხისა და ქვისსამარხის პარალელურად გვხვდება გვიანდ. ანტიკური ხანის (ახ. წ. I–III სს.) ა-ები. ა-ის გვერდები, ჩვეულებრივ, ამოშენებულია თიხის კვადრატული ფილებით (ზომა 60 *სმ*×60 *სმ*×5 *სმ*). კუთხეები გამაგრებულია ვერტიკალურად ჩადგმული ღარისებრი კრამიტით. ა-ს იატაკად ხან ბრტყელი კრამიტი უგია, ხან კერამიკული ან ქვის ფილები. ქალის სამარხს კრამიტის ორფერდა სახურავი აქვს, მამაკაცისა კი ქვის ფილებითაა გადახურული. ა. ერთი მიცვალებულისათვის იყო განკუთვნილი. მდიდრული ინვენტარი მოწმობს, რომ ა-ებში მცხეთის მოქალაქეთა შეძლებული ფენის წარმომადგენლებს კრძალავდნენ.

*ლიტ.*: მცხეთა, [ტ.] 1. არმაზისხევის არქეოლოგიური ძეგლები 1937—1946 წწ. განათხარის მიხედვით, თბ., 1955.

*ა. კალანდაძე.*

**აგუტი** (Dasyprocta), მღრღნელების გვარი აგუტისებრთა ოჯახისა. აერთიანებს 20-მდე სახეობას. სხეულის სიგრძე 50 *სმ* აღწევს, სიმაღლე 20 *სმ*. ზურგი ამობურცული აქვს, რის გამოც „კუზიან კურდღელს“ უწოდებენ. უკანა კიდურები წინაზე გრძელია. სხეულის შეფერილობა მერყეობს ოქროსფრიდან (ამ ფერის ა. ცნობილია „ოქროსფერი კურდღლის“ სახელითაც) ასპიდისფრამდე. გავრცელებულია სამხრ. და ცენტრ. ამერიკაში, მცირე ანტილის კ-ებზე 2 ათ. *მ* სიმაღლემდე. ბინადრობს ტროპ. ტყეებში მდინარეების ახლოს. ზიანს აყენებს შაქრის ლერწმის პლანტაციებს.

*ს. კოხია.*



აგუტი.

**აგუძერა,** სოფელი აფხ. ასსრ გულრიფშის რ-ნში (გულრიფშის სოფსაბჭო), შავი ზღვის სანაპიროზე. ზ. დ. 8 *მ*. მაჭარიდან 6 *კმ*. რკინიგზის ბაქანი. შ. რუსთაველის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა, მეციტრუსეობა). საშ. სკოლა სოფ. გულრიფშში (2 *კმ*). კავშირგაბმ. განყბა. ა. რესპ. მნიშვნელობის კლიმ. კურორტია. სუბტროპ. ჰავა, უთოვლო ზამთარი, თბილი ნოტიო ზაფხული. ივლის-აგვისტოს საშ. ტემპ-რა 23,8°C, იანვრისა 5,8°C. მზის ნათების ხანგრძლივობა 2089 *სთ*, ნალექები 1478 *მმ* წელიწადში. სამკურნ. ფაქტორი: ჰავა, ზღვაში ბანაობა. დასასვენებელი სახლი. კორპის მუხის კორომი.

**ადა** (Adda), მდინარე ჩრდ. იტალიაში, მდ. პოს მარცხ. შენაკადი. სიგრძე 313



აგურსამარხი. I ს. სამთავრო, მცხეთა.

*კმ*, აუზის ფართ. 8 ათ. *კმ*². სათავე რეტის ალპებში აქვს. სანაოსნოა ზოგიერთ ადგილას. წყალუხვია გაზაფხულზე, ზაფხულში და შემოდგომაზე. წყლის საშ. წლ. ხარჯი დაახლ. 250 *მ*³/*წმ*. ა-იდან ქ. მილანამდე გაყვანილია 56 *კმ* სიგრძის არხი. ა-ზე აგებულია ჰესი. 1799 ა-თან გაიმართა რუსეთ-ავსტრიისა და საფრანგეთის ჯარების ბრძოლა (იხ. *ადის ბრძოლა*).

**ადაბი,** შუა საუკ. არაბულ სამყაროში გავრცელებული დიდაქტიკურ-საგანმანათლებლო ხასიათის ლიტ-რა (კრებულები, ანთოლოგიები, ტრაქტატები). მისი თავდაპირველი მნიშვნელობა გულისხმობდა ქცევის ტრად. პრაქტიკულ ნორმებს (კამათის, ჩაცმის, ჭამა-სმისა და სხვ. ეტიკეტი), რ-ებიც აუცილებლად უნდა დაეცვა ყოველ დარბაისელ კაცს (ადიბს). ა. მეცნიერულ-პოპულარული და მხატვრული ლიტ-რის მიჯნაზე იდგა და მკითხველს აცნობდა პოეზიას, პოეტიკას, რიტორიკას, ისტ., არაბთა გენეალოგიას, ეთიკას, ფილოსოფიას, საბუნებისმეტყველო მეცნიერებებს და სხვ. დარგებს. თანამედროვე არაბ. ქვეყნებსა და ირანში ა. ზოგადად მხატვრულ ლიტ-რას აღნიშნავს.

**„ადაბიათ ვა ინჯასანათ“** („ლიტერატურა და ხელოვნება“), ყოველკვირეული გაზეთი, აზერბ. მწერალთა კავშირის და აზერბ. სსრ კულტურის სამინისტროს ორგანო. დაარსდა 1934 „ადაბიათ გაზეთასის“ („ლიტერატურული გაზეთი“) სახელწოდებით; 1953-იდან ეწოდა „ა“. გამოდის ბაქოში, აზერბ. ენაზე, ტირაჟი 25 ათ. ეგზ. (1974).

**ადადი** (Adad, Addu), ჭექა-ქუხილის, წვიმისა და ქარის ღვთაება ძვ. აღმოსავლეთის ზოგი ხალხის რელიგიაში. ასურ.-ბაბილ. პანთეონში განეკუთვნება ღმერთების მეორე ტრიადას (*სინისა* და *შამაშის* შემდეგ). ა. ომის ღვთაებადაც მიაჩნდათ. მისი ეპითეტები: „ღრუბელთშემქმნელი“, „მაწვიმებელი“, „ყანების მერწყული“ მიგვანიშნებს, რომ ნაყოფიერებისა და სიუხვის ღვთაებადაც იყო მიჩნეული. ურარტულ პანთეონში ა-ს შეესატყვისება *თეიშება*, ხურიტულში — *თეშუფი*.

**ადადნირარი,** ძვ. წ. XIV ს. ასურეთის მეფე. ატარებდა აქტიურ საგარეო პოლიტიკას. ბაბილონს წაართვა *არაფხა* და *ნუზი*. წარმატებით მოიგერია *მითანის* თავდასხმა, შემდეგ დალაშქრა ეს ქვეყანა და *ქარხემიშამდეც* მიაღწია. ა-ს დროს ასურეთი ეკონომიურად მომძლავრდა და პოლიტიკურად განმტკიცდა.

ადამი. ლ. კრანახი. 1528. უფიცის გალერეა. ფლორენცია.

**ადათი** (არაბ. ადათ — ჩვეულება), *ჩვეულება, ჩვეულებითი სამართალი* ისლამის აღმსარებელ ხალხებში. მომდინარეობს გვაროვნული წესწყობილებიდან. აწესრიგებს საზ. ცხოვრების მრავალ მხარეს (სათემო მართვა-გამგებლობა, საოჯახო ურთიერთობანი, სასისხლო კონფლიქტები და ა. შ.). ა. დაუწერელი ნორმაა, რ-მაც სავალდებულო ძალა მოიპოვა ხანგრძლივი და მრავალგზისი გამოყენების შედეგად. იგი ვიწრო ადგილ. მნიშვნელობისაა (ზოგჯერ სოფლების მიხედვითაც კი განსხვავდება). ა. იცვლებოდა საზ-ბის განვითარების კვალდაკვალ, ძირითადად თემისა და ადათური სასამართლოების გადაწყვეტილებათა საფუძველზე.

ისლამის ხანაში ა. დაუპირისპირდა *შარიათს*. როგორც არაბ. კულტურის ნაწილმა, გავლენა მოახდინა ისლამის სამართლებრივი სისტემის ჩამოყალიბებაზე, თუმცა კი *მუსლიმანური სამართლის* ოფიც. წყაროდ არ ითვლება. ისლამმა დაუშვა და შეიწყნარა ზოგი ა., რ-იც არ ეწინააღმდეგებოდა შარიათს და ავსებდა მის ხარვეზებს. ზოგან, მაგ., კავკ. მთიელებს შორის, ა-მა შარიათზე მეტი ავტორიტეტიც კი შეინარჩუნა. თავის მხრით, ა-მაც განიცადა შარიათის გავლენა.

სოციალ. ქვეყნების ზნეობითა და სამართლით დაშვებულია ა-ის ზოგიერთი ნორმა, ხოლო ისეთი ა-ები, რ-ებიც სოციალ. მართლშეგნებას ეწინააღმდეგება, კანონით იდევნება (მაგ., *სისხლის აღება, ყალიმი* და სხვ.).

ტერმინი „ა.“ ქართ. მეტყველებასა და ლიტ-რაში „წესის“ და „ჩვეულების“ სინონიმად შემოვიდა. საბჭ. ხელისუფლების პირველ წლებში მას კანონმდებლობაშიც ხმარობდნენ. ამჟამად ქართულში „ადათისა“ და „ადათობრივი სამართლის“ ნაცვლად მკვიდრდება ტერმინები „ჩვეულება“ და „ჩვეულებითი სამართალი.“

*წყარო*: საქართველოს ძველთაგან და ჩვეულებითად ქართველ მეფეთა დროთა შემოღებულნი პსჯულნი, პ გუჯუშვილის გამოც., «მასალები საქართველოსა და კავკასიის ისტორიისათვის», 1938, ნ კვ. 3. 1939.

*ლიტ.*: დოლიძე ი., საქართველოს ჩვეულებითი სჯული, თბ, 1960; Ковалевский М. М., Закон и обычай на Кавказе, т. 1—2, М., 1890. Хашаев Х. М., Памятники обычного права Дагестана XVII—XIX вв., М., 1965.

*ი. ფუტკარაძე.*

**ადაი-ხოხი,** მწვერვალი ცენტრ. კავკასიონის მთავარ ქედზე, ჩრდ. ოსეთის ასსრ-ში, მდ. *არდონის* აუზის ზემოთში. სიმაღლე 4408 *მ*.

**„ადალათი“** (არაბ. სამართლიანობა), ირანის მუშათა სოციალ-დემოკრატიული ორგანიზაცია; შეიქმნა რსდმპ ბაქოს კომიტეტის გადაწყვეტილებით ირანის აზერბაიჯანიდან ჩამოსული მუშებისათვის. როგორც ორგანიზაცია გაფორმდა 1917 მაისში. „ა“. მოქმედებდა აზერბაიჯანში, შუა აზიის ზოგიერთ ქალაქში, ასტრახანსა და ირანში. 1917 ივნისიდან ბაქოში აზერბ. და სპარს. ენებზე გამოდიოდა გაზეთი „ბაირაღი ადალათ“ („სამართლიანობის დროშა“). „ა-ის“ ხელმძღვანელები შედიოდნენ ბოლშევიკების ბაქოსა და კავკასიის სამხარეო კომიტეტებში. რუსეთში არსებული „ა-ის“ ორგანიზაციები 1920 შეუერთდა ადგილ. კომუნისტურ ორგანიზაციებს (ბაქოს რკპ(ბ) ორგანიზაციას და კომუნისტურ ორგანიზაცია „ჰუმეთს“). 1920-თვის ირანის ტერიტორიაზე (ძირითადად თავრიზში, თეირანში, რეშთში, ენზელიში და სხვ. ქალაქებში) არსებობდა „ა-ის“ ორგანიზაციები, რ-თა შემადგენლობაში შედიოდნენ მუშები, ხელოსნები და ქალაქის წვრილი ბურჟუაზია. ამ ორგანიზაციების ძირითადი მოთხოვნები იყო (გამოქვეყნდა 1920 მარტში): ინგლ. იმპერიალიზმის, შაჰის მთავრობისა და ფეოდალების წინააღმდეგ ბრძოლა და გლეხობისათვის მიწების გადაცემა. 1920 აპრილ-მაისში ეროვნ.-განმათ. მოძრაობის აღმავლობასთან დაკავშირებით „ა-ის“ ორგანიზაციები ლეგალიზებულ იქნა ირანის აზერბაიჯანსა და გილანში. „ა-ის“ ირანის ორგანიზაციები I ყრილობაზე (1920 წ. 22—24 ივნისი, ენზელი) გაერთიანდნენ ირანის კომუნისტურ პარტიად.

**ადალა-შუხგელმერი,** მწვერვალი ბოღოზის ქედზე (დაღ. ასსრ). სიმაღლე 4151 *მ*.

**ადალბერტ ბრემენელი** (Adalbert von Bremen) (დაახლ. 1000—16. III. 1072), გერმანელი საეკლ. და პოლიტ. მოღვაწე, საქსონიელი გრაფების გვარისა, ჰამბურგ-ბრემენის არქიეპისკოპოსი (1043-იდან). ა. ბ-ს სურდა ჰამბურგი ექცია სკანდინავიასა და სლავებში ქრისტ. გავრცელების მთავარ ცენტრად, მოეპოვებინა ჩრდ. გერმ. ეკლესიის დამოუკიდებლობა და შეექმნა საპატრიარქო, მაგრამ რომის წინააღმდეგობას წააწყდა და იძულებული გახდა დაკმაყოფილებულიყო პაპის „ვიკარისა და ლეგატის“ წოდებით (1053). 1063—66 იყო რეგენტი და მცირეწლოვანი ჰაინრიხ IV-ის მეურვე, 1069-იდან — მისივე მრჩეველი.

**ადალბერტ მაგდებურგელი** (Adalbert von Magdeburg) (გ. 20. VI. 981), გერმანელი საეკლ.-პოლიტ. მოღვაწე და მემატიანე, მაგდებურგის არქიეპისკოპოსი (968-იდან). 961 გერმ. მეფე *ოტო I*-მა გ. გზავნა კიევის რუსეთში *ოლგას* კარზე კათოლიკობის გავრცელების მისიით, მაგრამ ა. მ-მა მიზანს ვერ მიაღწია. ა. მ. იყო სლავურ ქვეყნებში გერმ. ექსპანსიის ერთ-ერთი სულისჩამდგმელი.

**ადალინი,** კარბრომალი, ძილის მომგვრელი და დამამშვიდებელი საშუალება. თეთრი კრისტალური ფხვნილი, თითქმის არა აქვს სუნი და გემო. წყალში ცუდად იხსნება. იყენებენ ნევრასთენიის, ისტერიისა და სხვა ნერვულ დაავადებათა დროს. მზადდება ტაბლეტებისა და ფხვნილის სახით.

**ადამარი** (Hadamard) ჟაკ (8 XII. 1865, ვერსალი, — 17. X. 1963, პარიზი), ფრანგი მათემატიკოსი, პარიზის მეცნ. აკად. წევრი (1912), სსრკ მეცნ. აკად. უცხოელი წევრი (1929), კოლეჟ დე ფრანსის (1897—1935), პარიზის უნ-ტისა (1900—12) და პოლიტექ. სკოლის 1912—35) პროფესორი. ა-ის ძირითადი შრომები განეკუთვნება კერძოწარმოებულებიან დიფერენციალურ განტოლებათა თეორიას, კომპლ. ცვლადის ფუნქციათა თეორიას, რიცხვთა თეორიას, აგრეთვე მექანიკას. მუშაობდა მათ. სწავლების მეთოდიკის საკითხებზე, შეადგინა გეომ. სახელმძღვანელო.

*თხზ.*: Lectures on Cauchy's problem, N. Y., 1923; Selecta. Jubilé scientifique, P., 1935.

*ლიტ.*: Леви П., Жак Адамар, «Успехи математических наук», 1964, т. 19, в. 3 (117), с. 163—182 (ახლავს ა-ის შრომების სია).

**ადამ ბრემენელი** (Adam von Bremen) (გ. 1081 შემდეგ), ჩრდილოგერმანელი მემატიანე. არქიეპისკ. *ადალბერტ ბრემენელის* დაახლოებული პირი. მისი ნაშრომი „ჰამბურგის ეკლესიის მღვდელმთავართა ღვაწლი“ (4 წიგნად, ლათ. ენაზე, დაახლ. 1075) შეიცავს საყურადღებო ცნობებს კარლოს დიდის მიერ საქსონიის დაპყრობისა და გაქრისტიანების, ადალბერტ ბრემენელის ცხოვრებისა და მოღვაწეობის, ისლ., გრენლანდიის და დას. სლავთა ისტ., გეოგრ., ყოფა-ცხოვრებისა და კულტურის შესახებ.

**ადამი** (ძვ. ებრ. — ადამიანი), იუდაისტურ და ქრისტიანულ მითოლოგიაში ადამიანთა მოდგმის წინაპარი. ძველი აღთქმის მიხედვით, ღმერთმა სამყაროს შექმნა მეექვსე დღეს დაასრულა იმით, რომ ა. შექმნა თიხისაგან „ხატისაებრ თვისისა“,



ადამი და ევა სამოთხეში. ყანჩაეთის გულანი. 1674. საქ. სსრ მეცნიერებათა აკადემიის ხელნაწერთა ინსტიტუტი. თბილისი.

სიცოცხლის სული შთაბერა და საბრძანებლად დაუმკვიდრა დედამიწა და ყოველი სულიერი. ა-ის მითი ყურანშიც აისახა. ამიტომ ა. მუსლიმანებისთვისაც ადამიანთა წინაპარია. ა-ის სახელთან დაკავშირებულია მრავალი ლეგენდა და თქმულება, რაც აპოკრიფულ და ბიბლიის შემდგომ იუდაისტურ ლიტ-რაში გვხვდება. ა-გან წარმოდგება ქართ. სიტყვა „ადამიანი“ — ადამის ჩამომავალი.

**ადამი** (Adam) რობერტ (3. VII. 1728, კირკოლდი, — 3. III. 1792, ლონდონი), ინგლ. არქიტექტორი. XVIII ს. ინგლ. კლასიციზმის თვალსაჩინო წარმომადგენელი. ინგლ. სამეფო კარის ხუროთმოძღვარი (1761—68). სწავლობდა ედინბურგის უნ-ტში. მუშაობდა თავის ძმასთან ჯეიმზ ადამთან (1730—1794) ერთად. საფუძვლიანად შეისწავლა ანტიკ. არქიტ. ძეგლები, რამაც დიდი გავლენა მოახდინა მის შემოქმედებაზე (დახვეწილი კლასიკური ფორმები, მოხდენილი დეკორი). დიდ ყურადღებას უთმობდა ინტერიერსა და ავეჯს. მისი პროექტების მიხედვით გაშენდა ლონდონის მოედნები და კვარტალები (ადელფი, 1768—72 და სხვ.), აიგო ედინბურგის უნ-ტი (1789—91), ჰარვუდჰაუსი (იორქშირი, 1759—71), კედლსტონჰოლი (დერბშირი, 1765—70), კენვუდჰაუსი (ლონდონი, 1767—69).

**ადამია** ალიო კონსტანტინეს ძე (დ. 20. V. 1914, ქ. ბათუმი), ქართველი საბჭოთა მწერალი. სკკპ წევრი 1940-იდან. პირველი ლექსები 1931 გამოაქვეყნა. 1932 გამოვიდა ა-ს წიგნი „რამდენიმე ლექსი“, 1936 — კრებ. „ლექსები“. მომდევნო ლექსთა კრებულებიდან აღსანიშნავია: „ქორწილი კოლხიდაში“ (1941), „მესხეთის გაზაფხული“ (1949), „უბის წიგნიდან“ (1953), „ცისფერი აივანი“ (1964), „სიყვარულისა და სიკვდილის ბალადა“ (1969). ავტორია აგრეთვე მოთხრობებისა და ნარკვევების კრებულებისა „სოფლის გზებზე“ (1948), „დილა მტკვრის ხეობაში“ (1952), «„ხერგა“ ამარცხებს „რიონს“» (1967), რომანისა „დიდი და პატარა ეკატერინე“ (1973).

**ადამია** გიორგი პორფილეს ძე [დ. 3(16). XII. 1904, სოფ. მათხოჯი, ახლანდ. წულუკიძის რ-ნი], ქართველი საბჭ. თერაპევტი, მედიც. მეცნ. დოქტორი (1957), პროფესორი (1959), მეცნ. დამსახ მოღვაწე (1970). 1930 დაამთავრა თსუ სამკურნ. ფაკ-ტი. 1960-იდან თბილ. ექიმთა დახელოვნების ინ-ტის გადაუდებელი თერაპიის კათედრის გამგეა. ა. იკვლევს საჭმლის მომნელებელ ორგანოთა დაავადებებს.

*თხზ.*: ნაღვლის ქიმიზმის ცვალებადობა ქრონიკული ანგიოქოლეცისტოპათიების დროს, თბ., 1941; ღვიძლის ძირითადი ფუნქციების, ნაღვლის ბუშტისა და სანაღვლე გზების ცვლილებები აქტიური მალარიით დაავადებულებში, თბ., 1957.

**ადამია** ნოე პეტრეს ძე (21. XII. 1917, სოფ. მათხოჯი, ახლანდ. წულუკიძის რ-ნი, — VI. 1942, სევასტოპოლი), საბჭოთა კავშირის გმირი (1942 წ. 24 ივლ.), მე-7 საზღვაო ქვეითი ბრიგადის ოცეულის მეთაური, სნაიპერი. საშ. განათლება თბილისში მიიღო. 1938 გაიწვიეს წითელ არმიაში და ჩარიცხეს შავი ზღვის სამხ.-საზღვ. ფლოტში. 1940 სწავლობდა ოდესის სამხ.-საზღვ. სასწავლებელში, რ-ის დამთავრების შემდეგ დანიშნეს ზემდეგად სამხ.-საზღვ. ფლოტის ნაწილში ქ. სევასტოპოლში. 1941—42 ა-მ განსაკუთრებული გმირობა გამოიჩინა სევასტოპოლის ბრძოლებში. 1942 წ. 16—22 ივნ. მეავტომატეთა მცირე ჯგუფით მოიგერია ათზე მეტი იერიში, გაანადგურა მტრის 200 ჯარისკაცი და მოსპო 2 ტანკი.

*ლიტ.*: მათ ასახელეს საბჭოთა სამშობლო, თბ., 1964.

**ადამიანთა ბიოლოგიური ერთობა,** ადამიანთა ანატომიური აღნაგობის, სიცოცხლისათვის აუცილებელი შინაგანი ფიზიოლ. პროცესებისა და გარეგანი ფიზ.-ანთროპოლ. ნიშნების ერთიანობა. მეცნიერების მონაცემები ასაბუთებენ, რომ ადამიანის თანამედროვე ტიპი Homo Sapiens ხანგრძლივი ევოლ. მანძილზე შედარებით უცვლელ ანატ. და ფიზიოლ. კანონზომიერებებს ექვემდებარება. ეს აიხსნება იმით, რომ ადამიანის როგორც ბიოლ. არსების გარეგანი სასიცოცხლო პირობები შედარებით უცვლელია და ადამიანის ორგანიზმი ამ პირობებს ეგუება. მიუხედავად ამისა, ა. ბ. ე. არ არის აბსოლუტურად საყოველთაო და უცვლელი, მაგ., განსხვავებულ ბუნებრივ-გეოგრ. პირობებში შეიქმნა ადამიანთა ფიზ.-ანთროპოლ. ნიშნებით განსხვავებული ჯგუფები ანუ რასები. მეორე მხრით, ბუნებაზე ადამიანის გაბატონება და ზოგი ბიოლ.-სოც. ფაქტორი, მაგ., *მეტიზაცია*, თანდათანობით შლის ამ განსხვავებას.

**ადამიანთა სოციალური ერთობა,** სოციალური ურთიერთობის სხვადასხვა სფეროების ერთობლიობა, საზ-ბის შინაგანი სტრუქტურული აღნაგობის ფორმა, წესი. ა. ს. ე. გამოხატავს საზ. ცხოვრების შედარებით მთლიანობას, რ-იც ყალიბდება ადამიანთა ნება-სურვილისგან დამოუკიდებლად და რ-ის ფარგლებშიც მიმდინარეობს ადამიანების ყოველდღიური ცხოვრება. ა. ს. ე. აუცილებელია საზ. ცხოვრების განვითარებისათვის. მის ხასიათს განსაზღვრავს საზ-ბის შინაგანი სტრუქტურა. ამიტომ სოციალურად ერთგვაროვან საზ-ბათა ერთობის ფორმები განსხვავდება კლასობრივ-ანტაგონისტურ საზ-ბათა ერთობისაგან, რ-იც კლასთა შინაგან დაპირისპირებას შეესაბამება. ა. ს. ე-ის ფორმებია გვარი, ტომი, ეროვნება, ერი, ადამიანთა კომუნისტური ერთობა.

**ადამიანი,** საზოგადოებრივი, გონიერი არსება, რ-საც აქვს უნარი გააკეთოს შრომის იარაღები და მათი საშუალებით დაუპირისპირდეს ბუნებას, თავისი მატერიალური და სულიერი მოთხოვნილებების შესაბამისად გარდაქმნას იგი; არსება, რ-საც აქვს ცნობიერება, დანაწევრებული მეტყველება და რ-იც ქმნის კულტურას.

კ. მარქსამდე ცნობილი იყო ა-ის განსაზღვრის მრავალი ცდა: ა. არის ეთიკური არსება (სოკრატე, პლატონი), ა. არის საზოგადოებრივი ცხოველი (არისტოტელე), ა. არის შუამდებარე არარასა და ყველაფერს შორის (პასკალი), ა. არის მანქანა (ლამეტრი), ა. არის მთლიანად კაცობრიობა (გოეთე), ა. არის ბუნების მიზანი და არა საშუალება (კანტი) და სხვა. ამ განსაზღვრებებში მოცემული თავისებურებანი მართლაც არის ა-ისთვის სპეციფიკური, მაგრამ არსებითი არ არის. მხოლოდ მარქსისტულ ფილოსოფიაში, სოც.-ისტ. მიდგომის შედეგად, მოხერხდა ა-ის ნამდვილი არსის განსაზღვრება — შრომის იარაღების შექმნის უნარი და მათი საშუალებით გარემოზე ზემოქმედება, რაც გამოიხატება ა-ის მიერ ცნობიერად წარმართულ საწარმოო საქმიანობაში. ა. თავის ნამდვილობაში, წერდა მარქსი, არის ყველა საზოგადოებრივ ურთიერთობათა ერთობლიობა. ყველა სხვა თავისებურება, მათ შორის ანატომიურ-ფიზიოლოგიური აღნაგობის თავისებურებებიც, შედეგია ა-ის საზოგადოებრივ-შრომითი საქმიანობისა. ა-ის საზოგადოებრივ ისტორიას წინ უსწრებდა ბიოლოგიური ევოლუცია: ორგანიზმის ანატ.-ფიზ. აღნაგობის ცვალებადობა, შრომითი საქმიანობის ჩანასახები ადამიანის მსგავს მაიმუნებში, ჯოგურ ურთიერთობათა განვითარება უმაღლეს ცხოველებში და სხვ. მაგრამ ყველაფერი ეს განსაზღვრავდა მხოლოდ ა-ის შექმნის შესაძლებლობას და არა თვით ა-ის შექმნას. ა-ის მსგავსი მაიმუნის ა-ად გადაქცევის განმსაზღვრელი პირობა იყო შრომა, „შრომამ შექმნა ადამიანი“ (ფ. ენგელსი). სხეულის ვერტიკალურ მდგომარეობაში გადასვლამ განაპირობა წინა კიდურების გათავისუფლება სხეულის სიმძიმის დაწოლისაგან და მათი ზედა კიდურებად (ხელებად) ქცევა, რ-საც უკვე შეეძლოთ მეტად რთული, მრავალფეროვანი და უაღრესად ზუსტი მოძრაობების განხორციელება. ამასთან მას არც ძალა დაუკარგავს. სხეულის ვერტიკალურ მდგომარეობაში გადასვლასთან დაკავშირებით ა-ის ქვედა კიდურებს მთლიანად დაეკისრა საყრდენი და რესორული ფუნქცია. შესაბამისად გაძლიერდა და გაიზარდა ამ კიდურების ჩონჩხი და მუსკულატურა, შეიცვალა მენჯისადმი მათი მდებარეობა, ტერფი თანდათან თაღისებურად გაიღუნა, რამაც შესაძლებელი გახადა მის წინა ნაწილთან ერთად ქუსლიც დაყრდნობოდა მიწას. ა-ის სხეულის ვერტ. მდგომარეობამ გამოიწვია სხვა ორგანოების მეორეული გარდაქმნაც, კერძოდ, შეიცვალა თავის მდებარეობა. მისმა საყრდენმა წერტილმა ხერხემალზე წინ გადაინაცვლა; შემცირდა მალების რიცხვი, დამოკლდა ზურგის ტვინი; შეიცვალა გულმკერდის ფორმა (იგი გაბრტყელდა საგიტალური მიმართულებით; ოთხფეხა ცხოველებს სხეულის ეს ნაწილი გვერდებიდან აქვთ შებრტყელებული), შეიცვალა აგრეთვე შინაგანი ორგანოების ფორმა და მდებარეობა, გაიზარდა მათი დაწოლა მენჯზე, ხოლო გულმკერდისა და მუცლის წინა კედელზე — ბევრად შემცირდა. საგრძნობლად გართულდა სისხლის მიმოქცევის სისტემა, რადგან სისხლძარღვებით გულისაკენ მიმდინარე სისხლმა აღმასვლა იწყო (ნაცვლად ჰორიზ. მიმართულებისა, რაც დამახასიათებელი იყო ა-ის ოთხფეხა წინაპრებისათვის).

როგორც ფ. ენგელსი აღნიშნავდა, ხელი იყო შრომის იარაღიც და შრომის პროდუქტიც. აქედან იწყება შრომის იარაღების დამზადება, აზროვნებისა და მეტყველების ინტენსიური განვითარება და, მაშასადამე, ა-ის ჩამოყალიბება. შრომამ განაპირობა აგრეთვე ადამიანთა პირველყოფილი ჯოგური ცხოვრება, რაც პირველყოფილი თემური წყობილების საწყის საფეხურს წარმოადგენდა. მთელი შემდგომი ისტორია კაცობრიობისა არის საზოგადოებრივ-ეკონომიური ფორმაციების განვითარება, მაგრამ თუ ცხოველთა განვითარება გაპირობებულია ბიოლოგიური კანონებით, ა-ის განვითარება უკვე ახალი ტიპის კანონების — საზოგადოების კანონების მიხედვით ხდება. ცხოველები ვერ ცვლიან თავის საარსებო გარემო პირობებს, ამ პირობებს ისინი ეგუებიან და მათზე არიან დამოკიდებულნი. ა. საწარმოო საქმიანობის შედეგად ცვლის გარემოს და თვითონ ქმნის თავის არსებობის პირობებს, იგი თავისი ისტორიის შემოქმედია. წარმოების პროცესში ადამიანები შედიან ერთმანეთთან გარკვეულ წარმოებითს ურთიერთობაში, რ-ებიც საწარმოო ძალებთან ერთად შეადგენენ წარმოების წესს. წარმოების წესი განსაზღვრავს როგორც საზოგადოების, ისე ადამიანის, როგორც პიროვნების, განვითარებას; ა-ს უჩნდება სრულიად სპეციფიკური — ადამიანური მატერიალური და სულიერი მოთხოვნილებები, რომელთა რეალიზაციაა კულტურა, საზოგადოებრივი ცნობიერების ფორმები — მეცნიერება, ფილოსოფია, ხელოვნება.

ანატომიური თავისებურებების მიხედვით ა. Homo sapiens (ლათ. — გონიერი ადამიანი) ეკუთვნის *ძუძუმწოვართა* კლასის *პრიმატების* რიგის *ჰომინიდების* ოჯახს. ა-ის დამახასიათებელი ძირითადი მორფოლოგიური ნიშნებია: სხეულის ვერტიკალური მდგომარეობა; თავისუფალი ხელები და დიდი და რთული ტვინი (დაახლ. 15 მილიარდი ნერვ. უჯრედი, წონა


ა. ადამია.


ნ. ადამია.



ადამიანის მსგავსი მაიმუნები: 1. შიმპანზე; 2. გორილა; 3. ორანგუტანი.

დაახლ. 1400 გ, ე. ი. სხეულის წონის დაახლ. 1/45 ნაწილი).

უახლოესი პალეონტოლ. აღმოჩენები ა-ის ფილოგენეზური ისტ. ზოგიერთი მნიშვნელოვანი ეტაპის დადგენის საშუალებას იძლევა. ამ მხრივ საგულისხმოა 1958 იტალიის მიოცენურ ნალექებში აღმოჩენილი ორეოპითეკის თითქმის სრული ჩონჩხი. თავისებურებებით ორეოპითეკი ჰომინიდებს უახლოვდება, და თუმცა მას ა-ის უშუალო წინაპრად ვერ ჩავთვლით, მიოცენურ ეპოქაში მისი არსებობა აშკარად მოწმობს, რომ ადამიანთა შტო გეოლოგიურად ძალიან ადრე გამოეყო სხვა პრიმატებს. დრიოპითეკებისა და სხვა ნამარხი ფორმების საკმაოდ მრავალრიცხოვანი ნაშთების არსებობამ ევრ. და აზიის მიოცენურ და პლიოცენურ ნალექებში, მათ შორის *უდაბნოპითეკის* ნაშთებმა დავით გარეჯის უდაბნოს (გარეკახეთი) გვიან-მესამეულ ნალექებში, ნათელყო, რომ ა-ის მსგავსი მაიმუნები და მათთან მჭიდროდ დაკავშირებული უძველესი ჰომინიდები უთუოდ ფართოდ იყვნენ გავრცელებული მესამეული პერიოდის მეორე ნახევარში ევრაზიასა და აფრიკაში. ფიქრობენ, რომ ჰომინიდების ოჯახის გვერდით შტოს შეადგენდა *ავსტრალოპითეკთა* ჯგუფი, რ-ის წარმომადგენლები გვხვდება სამხრ. აფრ. გვიან პლიოცენურ და პლეისტოცენურ ნალექებში. ეკვატორულ აფრიკაში (ტანგანიკა) 1959 აღმოჩენილი ავსტრალოპითეკური ფორმის თავის ქალასთან ერთად იპოვნეს პრიმიტ. იარაღი: ჩლიქოსანთა წამახული ძვლები და წაწვეტებული რქები. ბუნების საგნების მიზანდასახულ დამუშავებაზე გადასვლა, რაც დაახლოებით ერთ-ნახევარი მილიონი წლის წინათ უნდა მომხდარიყო, *ანთროპოგენეზის* საკვანძო მომენტია, რადგან მოწმობს ა-ის უშუალო ცხოველური წინაპრის საბოლოოდ გარდაქმნას ადამიანად. ა-ის საყოველთაოდ აღიარებული უძველესი სტადიის წარმომადგენლებია პითეკანთროპი და მისი მონათესავე სინანთროპი აზიაში, *ატლანთროპი* — აფრიკაში და *ჰაიდელბერგელი ადამიანი* — ევროპაში. პითეკანთროპის საფეხურზე შრომის იარაღების სისტემ. დამზადებამ (და გამოგონებამ) გამოიწვია უძველესი ა-ის ფსიქიკის რთული გარდაქმნა და შექმნა მეტყველების აღმოცენების საფუძველი, რასაც უთუოდ უკავშირდება უძველესი ა-ის თავის ტვინის მოცულობის ერთიორად გაზრდა ავსტრალოპითეკის ტვინთან შედარებით. შეიცვალა ქალა და ჩონჩხის სხვა ნაწილებიც. ამ საფეხურს მიეკუთვნება ადრეული ქვის ხანის ე. წ. *შელის კულტურა,* რ-საც მჭიდროდ უკავშირდება მისი მომდევნო *აშელის კულტურა* (პალეოლითი). ანთროპოგენეზის შემდგომ საფეხურს შეესაბამებოდა უკვე ევრაზიასა და აფრიკაში დიდად გავრცელებული ნეანდერტალელის ტიპის ა., რ-იც მეოთხეული პერიოდის II ნახევარში არსებობდა. ნეანდერტალელთა მატერ. წარმოება ხასიათდება ე. წ. *მუსტიეს კულტურით.* მეოთხეული პერიოდის დასასრულისათვის (50—100 ათ. წელი) ნეანდერტალელთა ჯგუფის წიაღში ჩამოყალიბდა ახალი, რთული ურთიერთობა, რამაც განაპირობა უფრო მაღალი სოც. თვისებების მქონე არსების, თანამედროვე ა-ის წარმოშობა და გავრცელება ევრაზიასა და აფრიკაში. ა-ის ამ ახალი ტიპის (სახეობა Homo sapiens) წარმომადგენლები ევროპაში უმთავრესად იყვნენ *კრომანიონელები,* მათ ჰქონდათ შედარებით მაღალი ორინიაკული კულტურა (პალეოლითი).

ახალი, თანამედროვე ტიპის ა-ის წარმოშობას თან ახლდა შრომითი და საზ. მოღვაწეობის გაშლა-გაფართოება, რასაც მოჰყვა ნეანდერტალელთა „ჯოგის" გარდაქმნა ა-თა პირველყოფილ საზ-ბად. შეიქმნა მრავალი ახალი, გაცილებით უფრო რთული ფორმის იარაღი, ვიდრე მანამდე იყო ცნობილი (მაგ., კომბინირებული ტიპის იარაღი, იარაღის საკეთებელი იარაღი). გაჩნდა ცხოველთა გამოსახულებანი მღვიმეებში, იარაღებზე და სხვ. ამავე დროს უფრო მდგრადი, სტაბილური გახდა ა-ის ფიზ. ტიპი. გონიერი ადამიანის უძველესი რასები მორფოლოგიურად იმაზე მეტად არ განსხვავდება თანამედროვე ა-გან, ვიდრე თანამედროვე *რასები* ერთიმეორისაგან. ა-თა შორის საწარმოო ურთიერთობის ჩამოყალიბების ისტ. პროცესში თანდათან შემცირდა და ბოლოს სულ შეწყდა ისეთი მოვლენების გავლენა, როგორიც არის ბუნებრივი გადარჩევა და არსებობისათვის ბრძოლა. ბიოლ. ევოლუციამ ადგილი დაუთმო აღმავალი ტემპით მიმდინარე საზ. განვითარებას. შემდგომი შედარებით უმნიშვნელო ბიოლ. ცვლილებები უშუალოდ დაკავშირებულია ისტ. და სოც. პირობებთან. ადამიანის სპეციფიკა და შემოქმედებითი წარმატება მთლიანადაა შეპირობებული მისი სოც. ცხოვრებით, თვით მისი არსი განისაზღვრება სოც. მიმართებათა ერთობლიობით (იხ. აგრეთვე სტ. *ანთროპოლოგია, ფილოსოფიური ანთროპოლოგია, პიროვნება, გენეტიკა ადამიანისა*).

*ლიტ.*: ე ნ გ ე ლ ს ი ფ., ბუნების დიალექტიკა, თბ., 1954; М а р к с К. и Э н г е л ь с Ф., Из ранних произведений, М., 1956; Б а ш к и р о в П. Н., Учение о физическом развитии человека, М., 1962; Д а р в и н Ч., Происхождение человека и половой отбор, Соч., т. 5, М.—Л., 1953; Р о г и н с к и й Я. Я., Л е в и н М. Г., Антропология, 2 изд., М., 1963.
*ვ. აბაშიძე. ა. ბოჭორიშვილი. ლ. გაბუნია.*

**ადამიანი** პეტროს ჰერონომოსის ძე [1849, კონსტანტინოპოლი, — 3 (15). VI. 1891, იქვე], სომეხი მსახიობი. სასცენო მოღვაწეობა 1866 დაიწყო (კონსტანტინოპოლის სომხ. თეატრი). 1879-იდან გამოდიოდა თბილისის, ბაქოს, შუშისა და ალექსანდროპოლის თეატრების სცენაზე. 1883—88 გასტროლები გამართა რუსეთისა და უკრაინის ქალაქებში. 1888 კონსტანტინოპოლს დაბრუნდა. ა-ის აქტიორული ხელოვნება ღრმა ფსიქოლოგიზმითა და ემოციურობით გამოირჩეოდა. იგი ითვლებოდა ჰამლეტისა და ოტელოს (შექსპირის „ჰამლეტი", „ოტელო") გამოჩენილ შემსრულებლად. აღსანიშნავია აგრეთვე მისი მიქაელი და მასისიანი (სუნდუკიანის „კიდევ ერთი მსხვერპლი", „ხათაბალა"), არბენინი (ლერმონტოვის „მასკარადი"), ჩაცკი (გრიბოედოვის „ვაი ჭკუისაგან"), ურიელ აკოსტა (გუცკოვის „ურიელ აკოსტა"), ფრანც მოორი (შილერის „ყაჩაღები"), მეფე ლირი (შექსპირის „მეფე ლირი"). ა. ავტორია წიგნისა «შექსპირი და მისი ტრაგედია „ჰამლეტის" კრიტიკა» (1887).

**„ადამიანი-მანქანა"**, იხ. *საინჟინრო ფსიქოლოგია.*

**ადამიანისა და მოქალაქის უფლებათა დეკლარაცია,** პოლიტიკური მანიფესტი, რ-იც საფრანგეთის დიდი რევოლუციის დასაწყისში (1789 წ. 26 აგვ.) მიიღო დამფუძნებელმა კრებამ. მისი იდეური წყაროა ფრანგ განმანათლებელთა ფილოსოფია. იგი შედგებოდა მოკლე შესავლისა და 17 პუნქტისაგან. დეკლარაციამ გამოაცხადა, რომ ადამიანები იბადებიან და რჩებიან თავისუფალნი და თანასწორუფლებიანნი. დეკლარაციამ აღიარა სახალხო სუვერენიტეტის პრინციპი და ადამიანისა და მოქალაქის ბუნებრივ, ხელშეუვალ უფლებად გამოაცხადა თავისუფლების, საკუთრების, ჩაგვრისადმი წინააღმდეგობისა და უსაფრთხოების უფლებები. მაგრამ სოც.-ეკონ. უთანასწორობის პირობებში რევ.-დემოკრ. პრინციპების აღიარებას ფორმალური ხასიათი ჰქონდა. დეკლარაციამ წმიდად და ხელშეუხებლად გამოაცხადა კერძო საკუთრება, რითაკ გამოვლინდა მისი კლასობრივბურჟ. ბუნება. თუმცა დეკლარაციაში დადგენილი იყო, რომ კანონი საყოველთაო ნების გამოხატულებაა და ყველა მოქალაქეს აქვს უფლება პირადად ან წარმომადგენლის მეშვეობით მონაწილეობა მიიღოს მის გამოცემაში, მაგრამ ამას ხელი არ შეუშლია დამფუძნებელი კრებისათვის მიეღო კონსტიტუცია, რ-მაც მოქალაქენი ქონებრივი ცენზის საფუძველზე დაყო საარჩევნო უფლების მქონე და არამქონე პირებად. დეკლარაცია, რ-იც ახალი კლასის — ბურჟუაზიის ინტერესებს გამოხატავდა, XVIII—XIX სს. მიჯნაზე საფრ. და ევრ. სხვა ქვეყნების ანტიფეოდ. ბრძოლის საპროგრამო დოკუმენტად იქცა. დეკლარაციის ძირითადი დებულებები შესავლის სახით შევიდა საფრ. 1791 კონსტიტუციაში.

**ადამიანის კონსტიტუცია,** ორგანიზმის თანდაყოლილი და შეძენილი თვისებების ერთიანობის საფუძველზე ჩამოყალიბებული მორფოლ. და ფუნქციურ თავისებურებათა ერთობლიობა. ა. კ. განისაზღვრება გარემო პირობების, პირველ ყოვლისა, სოც. ფაქტორების გავლენით და განაპირობებს ორგანიზმის რეაქციის უნარს (ორგანიზმის თვისებას — უპასუხოს გარემოს ზემოქმედებას ცხოველმოქმედების შეცვლით). ადამიანის კონსტ. ტიპების თავისებურებათა დადგენას უძველესი დროიდან ცდილობდნენ. ჯერ კიდევ *ჰიპოკრატე* განარჩევდა კონსტ. რამდენიმე ტიპს. *გალენოსმა* შემოიტანა ცნება


ასთენიური, ნორმოსთენიური და ჰიპერსთენიური ტიპების სქემა მ. ჩერნორუცკის მიხედვით.

*ჰაბიტუსი,* გარეგნული შესახედაობა, რაც ხშირად განსაზღვრავს ორგანიზმის თავისებური რეაქციების უნარს. მრავალი ავტორი ა. კ-ს განსაზღვრავდა ცალკეული ორგანოს ან სისტემის მდგომარეობის მიხედვით. მაგ., ჟ. რ. სიგოს აზრით, ადამიანის სხეული გარემოსთან კავშირს ამყარებს სასუნთქი, საჭმლის მომნელებელი, ძვალ-კუნთოვანი და ნერვული სისტემების საშუალებით. ამ ოთხი სისტემით გარემოსთან კავშირის დამყარება სხვადასხვა ადამიანში განსხვავებული ინტენსივობით ხდება, რაც გავლენას ახდენს ადამიანის საერთო აგებულებაზე. აქედან გამომდინარე, სიგომ ადამიანები დაყო 4 ძირითად ტიპად: რესპირაციულ (სუნთქვით), დიგესტიურ (საჭმლის მონელებით), მუსკულურ (კუნთურ) და ცერებრულ (ტვინოვან) ტიპებად. რესპირაციულ ტიპებს მიდრეკილება აქვთ სასუნთქი სისტემის, ხოლო დიგესტიურებს — ნივთიერებათა ცვლის მოშლისა და საჭმლის მომნელებელი სისტემის დაავადებებისადმი; კუნთურ ტიპებს უმეტესად გულ-სისხლძარღვთა, კუნთოვანი და ძვლოვანი სისტემები უზიანდებათ, ცერებრულებს — ნერვული სისტემა. ე. კრეჩმერმა 3 კონსტ. ტიპი გამოყო: ასთენიური, ათლეტური და პიკნი-

# ავსტრალია

## გეოლოგიური აგებულება




კაინოზოური ჯგუფი

| | |
|---|---|
| Q | მეოთხეული სისტემა |
| P-N | პალეოგენური და ნეოგენური სისტემები |
| P₂ | პალეოგენური სისტემა |

მეზოზოური ჯგუფი

| | |
|---|---|
| K | ცარცული სისტემა |
| J-K | იურული და ცარცული სისტემები |
| J | იურული სისტემა |
| T | ტრიასული სისტემა |

პალეოზოური ჯგუფი

- პალეოზოური დაუნაწევრებელი
- პერმული სისტემა
- კარბონული და პერმული სისტემები
- დევონური სისტემა
- სილურული სისტემა
- კამბრიული და ორდოვიცული სისტემები
- კამბრიული სისტემა

| | |
|---|---|
| A | კამბრიულისწინა ჯგუფი |

- ინტრუზიული ქანები ყველა ჯგუფისა
- ეფუზიური ქანები ყველა ჯგუფისა

ნი




- ტყის ყომრალი
- 2 ყვითელ-მურა, ყვითელმიწა და ნითე
- ტყის ყავისფერი
- 4 რუხ-ყავისფერი
- 5 უდაბნოს სუბტროპიკული
- 6 ტენიანი ტყის ნითელ ყვითელი ფერ.
- 7 სავანის ნითელი ფერალიტური
- 8 შავი და რუხი ტროპიკული
- 9 სავანის ნითელ-მურა
- 10 ნახევარუდაბნოს მონითალო მურა
- 11 უდაბნოს ტროპიკული
- სოლოდი

## ატმოსფერული ნალექები

### წელიწადი




1:50 000 000









# ჰაერის ტემპერატურა









# ავსტრალია და ოკეანეთი, ეთნოგრაფიული რუკა

1:50 000 000

**ინდ.-ევროპული ოჯახი**

გერმანული ჯგუფი

1 ინგლისელ-ავსტრალიელები
2 ინგლისელ-ახალზელანდიელები
3 ინგლისელები, 4 ამერიკელები
5 პიტკერნელები, 6 ნორფოლკელები, 7 პალმერსტონელები

რომანული ჯგუფი

8 ფრანგები
9 იტალიელები

**ავსტრონეზიური (მალაიურ-პოლინეზიური) ოჯახი**

მელანეზიელი ხალხები

მელანეზიელები: 11 ახალი გვინეისა და ბისმარკის არქიპელაგისა, 12 სოლომონის კუნძულებისა, 13 ახალი ჰებრიდებისა და ბანქსის კუნძულებისა, 14 ახალი კალედონიისა და ლოიალტის კუნძულებისა, 15 ფიჯიელები, 16 როტუმანელები

მიკრონეზიელი ხალხები

მიკრონეზიელები 17 კაროლინის კუნძულებისა, 18 მარშა-

პოლინეზიელი

პოლინეზიელები 21 მაორი, 22 კუკის კუნძულებისა, 23 ტაიტიელები, ტუამოტუელები, მანგარეველები, ტუბუაიელები, მარკიზის კუნძულებისა, 24 ალდგომის კუნძულისა, 25 ჰავაიელები, 26 ელისის კუნძულებისა, 27 სამოაელები, 28 ტოკელაუელები და პუკაპუკანელები, 29 უვეანელები და ფუტუნელები 30 ტონგელები, 31 ნიუელები, 32 „გარე" პოლინეზიელები

ინდონეზიელი ხალხები

**პაპუასელი ხალხები**

პაპუასები 35 ახალი გვინეისა და ბისმარკის არქიპელაგისა, 36 სოლომონის კუნძულებისა, 37 ტორესის კუნძულების აბორიგენები

**ავსტრალიელი ხალხები**

38 ავსტრალიელი აბორიგენები

**იაპონელები**

39 იაპონელები

კური. კრეჩმერის ასთენიური ტიპი სიგოს რესპირაციულ და ნაწილობრივ ცერებრულ ტიპს შეესაბამება, ათლეტური — კუნთურს, ხოლო პიკნიკური — დიგესტიურს. ა. კ-ს განიხილავენ აგრეთვე შინაგანი სეკრეციის ჯირკვლების ფუნქციური მდგომარეობის მიხედვით, სიმპათიკური და პარასიმპათიკური ნერვული სისტემების ანტაგონიზმის საფუძველზე და სხვ. ა. ბოგომოლეცი ორგანიზმის ცხოველმოქმედებაში წამყვან როლს აკუთვნებდა შემაერთებელ ქსოვილს, აქედან გამომდინარე, მან ადამიანები 4 კონსტ. ტიპად დაყო: ასთენიურ, ფიბროზულ, პასტოზურ და ლიპომატოზურ ტიპებად. ასთენიურ ტიპს ახასიათებს ნაზი შემაერთებელი ქსოვილის ჭარბად განვითარება, ფიბროზულს ჭარბად აქვს განვითარებული მკვრივი შემაერთებელი ქსოვილი; პასტოზურს — ფაშარი შემაერთებელი ქსოვილი; ლიპომატოზურს — ცხიმოვანი ქსოვილი. მ. ჩერნორუცკის კლასიფიკაციაში გათვალისწინებულია როგორც მორფოლ., ისე ფუნქციური თავისებურებები. იგი გამოყოფს 3 კონსტ. ტიპს: ასთენიურს, ნორმოსთენიურსა და ჰიპერსთენიურს. ასთენიური ტიპებისათვის დამახასიათებელია გრძელი კიდურები, ვიწრო გულმკერდი, მცირე ზომის გული, მოგრძო ფილტვები და სხვ., ჰიპერსთენიურებისათვის — ძლიერი აღნაგობა, შედარებით გრძელი ტორსი, მოკლე კიდურები, დიდი გული, განიერი აორტა, ტევადი კუჭი და სხვ. ნორმოსთენიურ ტიპებს უკავიათ შუალედური მდგომარეობა ამ ორ ტიპს შორის და გამოირჩევიან სხეულის პროპორციული აღნაგობით. ჰიპერსთენიურ ტიპებს ნივთიერებათა ცვლა შენელებული და დაქვეითებული აქვთ, ამიტომ ცხიმოვანი ქსოვილი ჭარბად უვითარდებათ. ასთენიურებს, პირიქით, არა აქვთ სიმსუქნისადმი მიდრეკილება, რადგან გაძლიერებულია ნივთიერებათა ცვლის პროცესები. ამ კლასიფიკაციების საერთო ნაკლია ნერვული სისტემის როლის არასაკმარისი ასახვა. თანამედროვე მოძღვრება ა. კ-ის შესახებ აუცილებლად გულისხმობს ნერვული სისტემის ტიპოლ. დახასიათებას (იხ. *ნერვული სისტემის ტიპები*), აგრეთვე ნერვული სისტემის ყველა მონაკვეთისა და ენდოკრინული სისტემის მდგომარეობას. სხეულის აგებულება არ არის კონსტ. ტიპის ძირითადი განმსაზღვრელი ნიშანი, იგი ერთ-ერთი მაჩვენებელია.

ა. კ-ის ინდივიდ. თავისებურებათა გაგებასა და დადგენას განსაკუთრებული მნიშვნელობა აქვს ყველა სახის სამკურნალო ღონისძიების სწორად წარმართვისათვის. *ა. ჯორბენაძე.*

**ადამიანის მახვილა,** იხ. *ენტერობიუსი.*

**ადამიანის მსგავსი მაიმუნები,** ა ნ თ რ ო პ ო ი დ ე ბ ი (ბერძ. **anthrōpos** — ადამიანი და **eidos** — სახე), (**Anthropomorphidae** ანუ **Pongidae**), *ცხვირვიწრო მაიმუნების* ოჯახი *პრიმატების* რიგისა. ა. მ. მ-ია: ადამიანთან განსაკუთრებით ახლო მდგომი *გორილა*, *შიმპანზე* და *ორანგუტანი*. გორილა და შიმპანზე აფრ. ბინადრებია, ორანგუტანი კი აზიაში (კალიმანტანსა ანუ ბორნეოსა და სუმატრაზე) გვხვდება. ა. მ. მ. ცხოვრობენ უღრან ტროპ. ტყეებში, მეტწილად ხეებზე; მათთვის დამახასიათებელია გრძელი ხელები: როცა ვერტიკალურად დგანან, ხელები მუხლისთავს ქვემოთ სწვდებათ. მიწაზე დადიან ნახევრად ვერტიკალურად და ეყრდნობიან ხელის თითების ზურგის მხარეს. ლოყისუკანა პარკები, ტუჩების წითელი ლორწოვანი გარსი, საჯდომი კორძები და კუდი არა აქვთ, ცხოვრობენ ხროვად. გამრავლებისათვის გარკვეული დრო არა აქვთ, რადგან კვერცხუჯრედი თვედათვე მწიფდება. მაკეობაა გრძელდება 9 თვემდე. შობენ ერთ, იშვიათად ორ ნაშიერს. სქესობრივ სიმწიფეს აღწევენ 9—10 წლის ასაკში. ცოცხლობენ 20—50 წლამდე. თავის ტვინი საკმაოდ რთული აგებულებისა აქვთ. სხეულის სიგრძე — 1,5—2 *მ*, წონა — 60—250 *კგ*.

ანატომ. და ფიზიოლ. თავისებურებებით ა. მ. მ. სხვა მაიმუნებთან შედარებით ყველაზე ახლო დგანან ადამიანთან. მათ, ისე როგორც ადამიანს, აქვთ ჭიაყელა ნაწლავი, კუდუსუნი, გავის 4—6 მალა, ფართო მკერდი, 12—13 წყვილი ნეკნი და სხვ. ა. მ. მ-ის უმაღლესი ნერვული მოქმედების შესწავლის შედეგად დადგენილია მათი მსგავსებაც და თვისებრივი განსხვავებაც ადამიანისაგან. მსგავსება განსაკუთრებით დიდია ემბრიონულ პერიოდში. ეს ერთხელ კიდევ მიუთითებს იმაზე, რომ ადამიანი და ა. მ. მ. წარმოშობილი არიან ერთი საერთო წინაპრისაგან, შემდეგ კი მათი ევოლ. სხვადასხვა მიმართულებით წარმართულა.

*ლიტ.*: ე ნ გ ე ლ ს ი ფ., შრომის როლი მაიმუნის გაადამიანების პროცესში, თბ., 1971; Д а р в и н Ч., Происхождение человека и половой отбор, Соч., т. 5, М.—Л., 1953; Жизнь животных, т. 6 — Млекопитающие, М., 1971.

**ადამიანის სიმაღლე,** ადამიანის სხეულის ერთ-ერთი ძირითადი განზომილება. ანთროპოლოგიასა და მედიცინაში განიხილება, როგორც ძირითადი ნიშანი ადამიანის პროპორციებისა და ფიზ. განვითარების დასახასიათებლად. ადამიანის საშუალო სიმაღლედ მიღებულია 165 *სმ* მამაკაცებისათვის და 154 *სმ* — ქალებისათვის.

ა. ს. დიდადაა დამოკიდებული ინდივიდ. თავისებურებებზე, ასაკზე, სქესსა და რასობრივ წარმომავლობაზე. ახალშობილი ბიჭის სიმაღლეა საშუალოდ 51 *სმ*, გოგონასი — 50 *სმ*. ასაკთან დაკავშირებით ა. ს. არათანაბრად მატულობს; ზრდა მთავრდება ქალებისა — 19—20 წლისათვის, მამაკაცებისა კი 25—26 წლისათვის. სტაბილური პერიოდი გრძელდება 45—50 წლამდე, რ-ის შემდეგ მალთაშუა ხრტილების გაბრტყელების შედეგად ა. ს. რამდენიმე *სმ*-ით კლებულობს.

გარეგანი ფაქტორები (საყოფაცხოვრებო, ჰიგიენური პირობები, კვება და სხვ.) რამდენადმე გავლენას ახდენს ა. ს-ზე. გარკვეული კავშირი ა. ს-სა და გეოგრ.-კლიმ. პირობებს შორის არ აღინიშნება. სხვადასხვა ეთნ.-ტერიტ. ჯგუფებს შორის განსხვავება სიმაღლის მიხედვით 40—41 *სმ* აღწევს. ყველაზე დაბალი არიან აფრიკაში მდ. კონგოს აუზში მცხოვრები ნეგრილები (აფრიკის პიგმეები — საშ. სიმაღლე 141 *სმ*), შემდეგ ბუშმენები და სამხრ.-აღმ. აზიის პიგმეები. მაღალი ტანით გამოირჩევიან აფრიკაში ჩადის ტბის სამხრ.-აღმ. მცხოვრები ზანგები (საშ. სიმაღლე 182 *სმ*), აგრეთვე შოტლანდიის, მარკიზის კ-ების მკვიდრნი და სხვ. ა. ს-ის ინდივიდ. ვარიაციები ბევრად მეტია, ვიდრე ჯგუფობრივი.

125 *სმ*-ზე ნაკლები და 200 *სმ*-ზე მეტი ა. ს. პათოლოგიურად ითვლება (იხ. *ქონდრისკაცობა*, *გიგანტიზმი*). XIX ს. ბოლოს და განსაკუთრებით XX ს-ში თავი იჩინა ა. ს-ის მომატების ტენდენციამ, ამ მოვლენის ახსნას სხვადასხვა მიზეზებით ცდილობდნენ (მაგ., საკვების ხასიათის შეცვლა), მაგრამ იგი უნდა აიხსნას არა ერთი რომელიმე ფაქტორით, არამედ ფაქტორთა კომპლექსით.

*ლიტ.* იხ. სტ-თან ა დ ა მ ი ა ნ ი.

*გ. ჯანბერიძე.*

**ადამიანის სოციალიზაცია,** პროცესი, რ-ის საფუძველზეც ადამიანი ეგუება სოციალურ გარემოს, იღებს სოციალური ჯგუფის შეხედულებებს, ღირებულებებსა და ნორმებს. სოციალიზაციის პროცესში ადამიანი ყალიბდება პიროვნებად, ხდება გარკვეული სოც. ჯგუფის თანამშრომელი.

ა. ს-ის პროცესი ადრეული ბავშვობიდან იწყება, რადგან ბავშვის ბიოლ. მომწიფება და ფსიქოფიზ. განვითარება სოც. გარემოში ხდება. სოც. გარემო მას გარკვეული სოც. როლების სისტემის სახით ეძლევა, როლებისა, რ-საც ცალკეული ადამიანები ასრულებენ. ბავშვსაც გარკვეული როლების მიღება და შესრულება უხდება. ყოველი სოც.-ისტორიული ფორმაცია მეტნაკლებად განსხვავებული სოც. როლების სისტემით ხასიათდება. საზ-ბა მოითხოვს ამ როლების შესრულებას სათანადო წესებისა და ნორმების საფუძველზე და მათი დაცვის ან დარღვევის შემთხვევაში ადამიანს აჯილდოებს ან სჯის. სოც. როლების შესრულების პროცესში ადამიანი ეუფლება საზ. ქცევის წესებსა და ნორმებს, პიროვნება შინაგანად აქცევს მათ და სხვა ძირითად მოთხოვნილებებსა და ტენდენციებთან გააერთიანებს.

ა. ს., პიროვნებად ადამიანის ჩამოყალიბება, ხდება საკუთარ და სოც. მოთხოვნილებათა ურთიერთშეთანხმების გზით, სოციალიზებული ადამიანის აქტივობა ორივე ამ მოთხოვნილების დაკმაყოფილებას ემსახურება. იხ. აგრეთვე *სოციალური ურთიერთქმედება*, *სოციალური ურთიერთობანი*, *სოციალური ქცევა*.

**ადამიანის სტრონგილოიდი** (**Strongyloides stercoralis**), პარაზიტული ჭია ნემატოდების კლასისა. დედლის სიგრძე 2,2 *მმ*-მდეა, ხოლო მამლისა — 0,7 *მმ*-მდე. სქესმწიფე ა. ს. გვხვდება თორმეტგოჯა ნაწლავში და მლივი ნაწლავის ზემო ნაწილში. თითოეული დედალი დღეღამეში 50-მდე კვერცხს დებს. გამოჩეკილი ლარვები ფეკალურ მასასთან ერთად გამოიყოფა. ორგანიზმში ლარვა ხვდება გაბინძურებულ საკვებსა და წყალთან ერთად, ზოგჯერ კანიდანაც შეიჭრება. იწვევს დაავადება ს ტ რ ო ნ გ ი ლ ო ი დ ო ზ ს. *ბ. ყურაშვილი.*


ადამიანის სტრონგილოიდი.

**ადამიანის ტრიქოცეფალუსი** (**Trichocephalus trichiurus**), პარაზიტული ჭია ნემატოდების კლასისა. დედლის სიგრძეა 35—50 *მმ*, მამლისა 30—40 *მმ*. სხეულის წინა ნაწილი ძაფისებრია, ბოლო — სპირალურად დახვეული. ბინადრობს ბრმა ნაწლავში, უფრო იშვიათად მსხვილ და სწორ ნაწლავებში, ჭიანაწლავში. ძაფისებრი ნაწილით შეჭრილია ლორწოვან გარსში და იკვებება ადამიანის სისხლით. დედალი დღე-ღამეში დებს 1000—3500 კვერცხს, რ-იც ფეკალურ მასასთან ერთად გამოიყოფა გარეთ. ერთი თვის ან თვენახევრის განმავლობაში კვერცხში ყალიბდება ლარვა. ასეთი კვერცხი ადამიანის ორგანიზმში ხვდება გაბინძურებულ წყალთან ერთად. კვერცხიდან გამოჩეკილი ლარვა გადადის მსხვილ ნაწლავში და სქესობრივად მწიფდება. იწვევს დაავადება *ტრიქოცეფალოზს*.


ადამიანის ტრიქოცეფალუსი.

**ადამიანის უფლებათა პაქტები,** „ადამიანის სამოქალაქო და პოლიტიკურ უფლებათა პაქტი“ და „ადამიანის ეკონომიკურ, სოციალურ და კულტურულ უფლებათა პაქტი“, რ-ებიც 1966 მოიწონა და წევრ-სახელმწიფოებს ხელმოსაწერად შესთავაზა *გაეროს* გენერალურმა ასამბლეამ. ა. უ. პ-ში განვითარებული და კონკრეტულ ვალდებულებათა სახით ჩამოყალიბებულია *ადამიანის უფლებათა საყოველთაო დეკლარაციის* პრინციპები, დადასტურებულია ხალხთა თვითგამორკვევისა და საკუთარ ბუნებრივ სიმდიდრეთა თავისუფალი გამოყენების უფლებები. ხელმომწერ სახელმწიფოებს ეკისრებათ ვალდებულება საკანონმდებლო, ადმინისტრაციული, სასამართლო და სხვ. ორგანოების ღონისძიებებით უზრუნველყონ პაქტებში აღნიშნული უფლებებით სარგებლობა ყველასათვის განურჩევლად რასის, კანის ფერის, სქესის, ენის, რელიგიის, პოლიტიკური თუ სხვა რწმენის, ეროვნული და სოციალური წარმომავლობის, ქონებრივი თუ წოდებრივი მდგომარეობისა და სხვ,


ა. ადამოვი.


ს. ადამსი.

სსრ კავშირმა, რ-ის თაოსნობითაც არის შემუშავებული ეს პაქტები, ერთ-ერთმა პირველმა მოაწერა მათ ხელი.

**ადამიანის უფლებათა საყოველთაო დეკლარაცია,** *გაეროს* გენერალური ასამბლეის მიერ 1948 მიღებული საერთაშორისო აქტი, რ-შიც გამოცხადებულია პიროვნების ძირითადი უფლებები, სახელდობრ: სიცოცხლის, თავისუფლებისა და პირადი ხელშეუხებლობის, მოქალაქეობის, საცხოვრ. ადგილის არჩევისა და თავშესაფრის, დემოკრ. არჩევნების მეშვეობით სახელმწიფოს მართვა-გამგეობაში მონაწილეობის, შრომის, თანაბარი შრომისათვის თანაბარი და საკმარისი გასამრჯელოს მიღების, დასვენების, განათლების, კულტ. ცხოვრებისა და მეცნ. პროგრესში მონაწილეობისა და სხვ. უფლებები. დეკლარაციით გამოცხადებულია აგრეთვე რელიგიისა და მრწამსის, კრებებისა და ასოციაციების თავისუფლება, აკრძალულია მონობა და მონათვაჭრობა, ჩამოყალიბებულია სისხლის სამართლის, სისხლის საპროცესო სამართლისა და საოჯახო სამართლის უმთავრესი დემოკრ. პრინციპები. დეკლარაცია მოითხოვს, რომ ეს უფლებები და თავისუფლებები ჰქონდეს ყოველ ადამიანს განურჩევლად რასისა, კანის ფერის, სქესის, ენის, რელიგიის, პოლიტ. თუ სხვა რწმენის, ეროვნ. და სოც. წარმომავლობის, ქონებრივი და წოდებრივი მდგომარეობისა.

ზოგადდემოკრ. კონსტიტუციური სამართლებრივი პრინციპების სავალდებულოდ გამოცხადება შეესაბამება გაეროს გადაწყვეტილებას — ხალხთა შორის მეგობრული ურთიერთობის განვითარების მიზნით ხელი შეუწყოს ადამიანის უფლებათა და ძირითად თავისუფლებათა საყოველთაო პატივისცემას. დეკლარაციის მიღების დღე — 10 დეკ. საყოველთაოდ აღინიშნება, როგორც ადამიანის უფლებათა დღე.

*ლიტ.*: Островский Я. А., ООН и права человека, М., 1968.

**ადამიანის წარმოშობა,** იხ. *ანთროპოგენეზი*.

**ადამიანის წონა,** ფიზიკური განვითარების, ჯანმრთელობისა და შრომისუნარიანობის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი მაჩვენებელი. ა. წ. დაკავშირებულია სქესობრივ და ასაკობრივ თავისებურებებთან. ორგანიზმის განვითარების პროცესში ა. წ. მნიშვნელოვნად იცვლება. 5 თვის ნაყოფი იწონის დაახლ. 300 *გ*, დროული ახალშობილის წონაა 2500—4000 *გ* (გოგონები 100—200 *გ* ნაკლები) და ბევრადაა დამოკიდებული მშობლების ინდივიდ. თავისებურებებზე, დედის საყოფაცხოვრებო პირობებზე, მის ნერვულ სისტემაზე, პროფესიაზე, ფიზ. დატვირთვაზე ორსულობის უკანასკნელ თვეებში, გადატანილ დაავადებებზე და სხვ. ახალშობილი პირველი ორი დღე, როგორც წესი, წონაში იკლებს 6—9%-ით (ე. წ. ფიზიოლ. დაკლება), 12—15 დღეში ბავშვის წონა აღდგება. პირველ ორ თვეში ახალშობილი ყოველდღიურად მატულობს 25 *გ*, 4,5—5 თვეზე ბავშვის წონა ორმაგდება, ხოლო წლისთავზე სამმაგდება. ა. წ-ს მომდევნო ასაკში ინდივიდ. თავისებურებანი განაპირობებს, იგი დამოკიდებულია ორგანიზმის ფორმირებასა და ადამიანის საყოფაცხოვრებო პირობებზე. სქესობრივი მომწიფების პერიოდში გოგონები იმავე ასაკის ბიჭებზე მეტს იწონიან. სქესობრივი მომწიფების წინა და შემდგომ ხანაში წონით ვაჟები უსწრებენ გოგონებს. 25—40 წლის ასაკი ა. წ-ის სტაბილურ პერიოდად ითვლება. ამ ასაკის საშუალო წონად მიღებულია 64 *კგ* მამაკაცთათვის, 56 *კგ* ქალებისათვის. 40—55 წლისათვის ა. წ. განსაკუთრებით მატულობს, ხოლო 55—60 წლის შემდეგ, ქსოვილებში მიმდინარე ატროფიული პროცესების შედეგად, როგორც წესი, რამდენიმე *კგ*-ით იკლებს.

**ადამიანის წონა**

ასაკსრული ადამიანის წონითი შეფარდება

(პროცენტობით)

| | |
|---|---|
| **მამაკაცისა** | |
| კუნთები | 42 |
| ძვლები | 18 |
| ცხიმოვანი ქსოვილი | 12 |
| **ქალისა** | |
| კუნთები | 36 |
| ძვლები | 16 |
| ცხიმოვანი ქსოვილი | 24 |

ორგანიზმის განვითარების პროცესში იცვლება ორგანოებისა და ქსოვილების წონითი შეფარდება. ასაკსრული ადამიანების წონითი შეფარდება სხვადასხვანაირია სქესობრივი განსხვავების მიხედვითაც. მაგ., მამაკაცის კუნთები შეადგენს მისი სხეულის წონის 42%, ძვლები — 18%, ცხიმოვანი ქსოვილი — 12%; ქალისა: კუნთები — 36%, ძვლები — 16%, ცხიმოვანი ქსოვილი — 24%.

პათოლოგიური მდგომარეობის დროს ა. წ. იცვლება. მატულობს გადაჭარბებული კვების, ნივთიერებათა ცვლისა და შინაგანი სეკრეციის ფუნქციის დარღვევის, ორგანიზმში სითხის შეკავების დროს, იკლებს არასაკმაო ან უხარისხო კვების, საჭმლის მომნელებელი ორგანოების ფუნქციის დაქვეითების, ავთვისებიანი წარმონაქმნების, ენდოკრინული და ნივთიერებათა ცვლის დარღვევისა და ნერვული სისტემის ზოგიერთი დაავადების დროს.

*ლიტ.* იხ. სტ-თან ადამიანი.

*გ. ჯანბერიძე.*

**ადამიტები,** პიკარდები, ქრისტიანული სექტების საერთო სახელწოდება II ს-იდან. ა. ქადაგებდნენ ადამიანის ბუნებრივი გრძნობების ღვთაებრიობას და გმობდნენ *ასკეტიზმს*. ა-ის მოძღვრება განსაკუთრებით გავრცელდა XIV—XV სს. *ჰუსიტური ომების* დროს. ა-მა შექმნეს ჰუსიტების უკიდურესი მემარცხენე გლეხურ-პლებეური ქილიასტური (იხ. *ქილიაზმი*) მიმდინარეობა. მათი ბელადები იყვნენ მარტინ ჰუსკა (ლოკვისი), პეტრე კანიში, იან ბიდლინსკი და სხვ. ა. მოუწოდებდნენ ქრისტიანებს დაჰბრუნებოდნენ უცოდველ ცხოვრებას. რ-საც შეცოდებამდე ეწეოდა *ადამი*. უარყოფდნენ საეკლესიო ორგანიზაციასა და წესებს, ზიარებასა და მღვდლობას; ამტკიცებდნენ, რომ ღმერთიცა და ეშმაკიც მხოლოდ ადამიანთა გულში არსებობს. იესო ქრისტეში მხოლოდ ადამიანურ ბუნებას ხედავდნენ, ფიქრობდნენ, რომ დადგა ჟამი „ღვთის ათასწლიანი მეუფებისა", როცა აღარ იქნება კერძო საკუთრება და ადამიანები ძმურად იცხოვრებენ. 1421 გაზაფხულზე წმ. საკურთხევლის შეურაცხყოფის საბაბით და ორი სახის ზიარებაზე უარის თქმის გამო ა. გააძევეს ტაბორიდან, შემდეგ ისინი გაანადგურა *ტაბორიტთა* მემარჯვენე ფრთამ იან *ჟიჟკას* მეთაურობით, მათი ბელადები მ. ჰუსკა და პ. კანიში დაწვეს.

*ლიტ.*: Мацек Й., Табор в гуситском революционном движении, пер. с чеш., т. 1—2, М., 1956—59; Рубцов Б. Т., Подвиги таборитов, М., 1961; Kalivoda R., Husitská ideologie, Praha, 1961.

**ადამოვი** (Adamov) არტიურ (23. VIII. 1908, კისლოვოდსკი, — 15. III. 1970, პარიზი), ფრანგი დრამატურგი, ესეისტი, მთარგმნელი. წარმოშობით სომეხი. მის პირველ ლექსებში *სიურრეალიზმის* გავლენა იგრძნობა. ფაშისტურ საკონცენტრაციო ბანაკში განცდილი ტანჯვა აღწერა „საშინელ დღიურში" (1943). უიმედობითაა გამსჭვალული მისი ავტობიოგრ. მოთხრობა „აღსარებაც" (1946). პიესებით — „პაროდია" (1947, გამოქვეყნდა 1950), „შემოსევა" (1950), „დიდი და პატარა მანევრი" (1953), „ყველანი ყველას წინააღმდეგ" (1953), „მოძრაობის აზრი" (1955) — ბეკეტსა და იონესკოსთან ერთად საფუძველი ჩაუყარა ავანგარდისტულ (იხ. *ავანგარდიზმი*), ე. წ. „აბსურდის თეატრს". მომდევნო პერიოდის პიესებში „პაოლო პაოლი" (1957), „მე არა ვარ ფრანგი" (1958), „გაზაფხული 71" (1961), „Off limits" (1968) და სხვ. მებრძოლი რეალისტური დრამატურგიის ტენდენციები შეინიშნება. თავისი ცხოვრება ასახა მოგონებათა წიგნში „ადამიანი და ბავშვი" (1968).

**ადამსი** (Adams) სემიუელ (27. IX. 1722, ბოსტონი, — 2. X. 1803, იქვე), ამერიკელი პოლიტ. მოღვაწე, პუბლიცისტი. ჩრდ. ამერიკის ინგლისური კოლონიების დამოუკიდებლობისათვის ბრძოლის (1775—83) ერთ-ერთი ორგანიზატორი. პოლიტ. საქმიანობამდე კომერსანტი იყო. შემდგომ სათავეში ჩაუდგა რევ. ორგანიზაციას — „თავისუფლების შვილებს", რ-იც უმთავრესად დემოკრ. ძალებს (წვრილი ფერმერები, ხელოსნები, მუშები) აერთიანებდა. 1772 ა-ის ინიციატივით ბოსტონში შეიქმნა *კორესპონდენტული კომიტეტი*. მალე ასეთი კომიტეტები ყველა ინგლ. კოლონიაში ჩამოყალიბდა და რევ. ძალების ორგანიზაციის ცენტრებად იქცა. ა. *კონტინენტური კონგრესის* მოწვევის (1774) ერთ-ერთი ინიციატორი და კონგრესების აქტიური წევრი იყო 1774—82. მან მხარი დაუჭირა 1787 კონსტიტუციას, ცდილობდა მის დემოკრატიზაციას და ილაშქრებდა მონობის წინააღმდეგ. 1794—97 იყო მასაჩუსეტსის შტატის გუბერნატორი. ა. იზიარებდა განმათ. იდეებს. იგი ცნობილია „დემოკრატიის მამის" სახელით.

*ლიტ.*: Hosmer J. K., Samuel Adams, Boston — N. Y., 1917.

**ადამსი** (Adams) უოლტერ სიდნი (20. XII. 1876 — 11. V. 1956), ამერიკელი ასტრონომი, ვაშინგტონის ეროვნული მეცნ. აკად. წევრი, 1923-იდან მაუნტ-ვილსონის ობსერვ. დირექტორი, 1946-იდან კი — საპატიო დირექტორი, საერთაშ. ასტრონ. კავშირის ვიცე-პრეზიდენტი (1935—48). ცნობილია მრავალრიცხოვანი გამოკვლევით მზისა და ვარსკვლავთა სპექტროსკოპიის დარგში, უფრო კი სპექტრული ხაზების ინტენსივობათა თანაფარდობის საფუძველზე ვარსკვლავებამდე მანძილების განსაზღვრის მეთოდის დამუშავებით.

**ადამსი** (Adams) ჯონ (19. X. 1735 — 4. VII 1826), ამერიკელი პოლიტ. და სახელმწ. მოღვაწე, ჩრდ. ამერიკის ახალშენების დამოუკიდებლობისათვის ბრძოლის აქტიური მონაწილე. I და II კონტინენტური კონგრესების წევრი. ჯ. *ვაშინგტონის* თანამოაზრე და თანამებრძოლი. მონაწილეობა მიიღო ვერსალის ზავის შემუშავებაში. იყო აშშ-ის პირველი ელჩი ინგლისში (1785—88). მოგვიანებით სათავეში ჩაუდგა ფედერალისტების პარტიას, რ-იც ამერ. ბურჟ. კონსერვატორული ფრთის ინტერესებს გამოხატავდა. 1789—97 იყო აშშ-ის ვიცე-პრეზიდენტი, 1797—1801 — პრეზიდენტი. ა-მა პრეზიდენტობის დროს გაატარა რეაქციული კანონები, მ. შ. კანონი „უცხოელთა შესახებ" და „ნატურალიზაციის შესახებ", რ-ებიც ზღუდავდა ევრ. რევოლუციონერთა ემიგრაციას აშშ-ში, კანონი „წამქეზებლობის შესახებ" მთავრობის პოლიტ. ოპოზიციის წინააღმდეგ იყო მიმართული. 1801-იდან ა. პოლიტ. სარბიელს ჩამოშორდა.

*ლიტ.*: Ефимов А. В., Очерки истории США, 2 изд., М., 1958, гл. 2; Morse J. T., John Adams, Boston — N. Y., 1912.

**ადამსი** (Adams) ჯონ კაუჩ (5. VI. 1819 — 21. I. 1892), ინგლისელი ასტრონომი. ლონდონის ასტრონ. საზ-ბის პრეზიდენტი. კემბრიჯის უნ-ტის პროფესორი (1858-იდან). კემბრიჯის ასტრონ. ობსერვ. დირექტორი (1861-იდან). პლანეტა ურანის მოძრაობაში შეშფოთებათა მათ. ანალიზის საფუძველზე, უ. *ლევერიესაგან* დამოუკიდებლად, თეორიულად დაასაბუთა ახალი პლანეტის არსებობა (1845). შემდგომში ლევერიეს გაანგარიშების საფუძველზე ეს პლანეტა ტელესკოპით აღმოაჩინეს და *ნეპტუნი* უწოდეს. ა-ს ეკუთვნის მნიშვნელოვანი შრომები ცის მექანიკის დარგში, კერძოდ მთვარის მოძრაობაში საუკუნეობრივი აჩქარების გამოკვლევა. 1855 შეიმუშავა ჩვეულებრივ დიფერენც. განტოლებათა რიცხვითი ინტეგრირების

სხვაობითი მეთოდი (იხ. *ადამსის მეთოდი*).

**ადამსი** (Adams) ჯონ კუინსი (11. VII. 1767 — 23. II. 1848), ამერიკელი სახელმწ. მოღვაწე და დიპლომატი, პრეზიდენტ ჯ. *ადამსის* ძე. იყო აშშ-ის ელჩად ჰოლანდიაში (1794), პრუსიაში (1798). 1803 აირჩიეს სენატორად. თავდაპირველად ფედერალისტი იყო, შემდეგ (1807) რესპუბლიკელებს მიემხრო. 1809—14 იყო რუსეთში აშშ-ის პირველი ელჩი და ხელი შეუწყო რუსეთ-აშშ-ის დაახლოებას. 1815—17 ელჩადაა ინგლისში, 1817—24 აშშ-ის სახელმწ. მდივანია, 1819 დადო ხელშეკრულება ესპანეთთან, რ-ის ძალითაც ფლორიდა საბოლოოდ აშშ-ს გადაეცა. ა. *მონროს დოქტრინის* ერთ-ერთი ავტორია. 1825—29 — აშშ-ის პრეზიდენტია. სამრეწვ. ბურჟუაზიის სასარგებლოდ დააწესა მაღალი მფარველობითი ტარიფი (1828), რითაც პლანტატორების და ფერმერების უკმაყოფილება გამოიწვია. 1831-იდან გარდაცვალებამდე იყო კონგრესის წევრი, მონობის მოწინააღმდეგეთა ზომიერი ფრთის წარმომადგენელი.

*ლიტ.*: Morse J. T., John Quincy Adams, Boston, 1883.

**ადამსის მეთოდი,** ჩვეულებრივი დიფერენციალური განტოლებების რიცხვითი ინტეგრირების სხვაობითი მეთოდი, რ-იც საწყის წერტილებში ამონახსნის მიახლოებითი მნიშვნელობების გამოთვლის საშუალებას იძლევა. შეიმუშავა ინგლ. ასტრონ. ჯ. *ადამსმა* 1855.

**ადამსტაუნი** (Adamstown), კუნძულ პიტკერნის (დიდი ბრიტანეთის სამფლობელო წყნარი ოკ. სამხრ.-აღმ. ნაწილში) ადმ. ცენტრი. დაახლ. 100 მცხ. ნავსადგური. თევზჭერა.

**ადანა** (Adana), სეიჰანი (Seyhan), ქალაქი სამხრ. თურქეთში, მდ. სეიჰანზე, ადანის ვილაიეთის ადმ. ცენტრი. 290,5 ათ. მცხ. (1965). რკინიგზის სადგ., გზატკეცილების კვანძი. მებამბეობის მნიშვნელოვანი რ-ნის სავაჭრო-სამრეწვ. ცენტრი. სას.-სამ. მანქანების წარმოება, ცემენტის, საფეიქრო, ბამბასაწმენდი, ფეხსაცმლის, საპნის, თამბაქოს საწარმოები, წისქვილები, სასაკლაოები.

**ადანგე,** უღელტეხილი ჩხალთის ქედზე (აფხ. ასსრ), გადასასვლელი მდ. ჩხალთის ხეობიდან მდ. ბზიფის ხეობაში. სიმაღლე 2307 *მ*. სოფ. პტიშს საცალფეხო გზით აკავშირებს სოფ. ფსხუსა და გუმისთასთან. უღელტ. მიდამოებში ალპური და სუბალპ. მდელოებია, ქედის კალთები დაფარულია ნაძვნარ-სოჭნარით.

**ადანგე,** მდინარე აფხ. ასსრ-ში. იწყება ადანგეს უღელტ. სამხრეთით პატარა კარული ტბიდან. მიედინება ტროგულ ხეობაში. მდ. სამხრ. მარუხის შესართავიდან ა-ს ჩხალთას ეძახიან. სიგრძე 12 *კმ*, აუზის ფართ. 47 *კმ²*. საზრდოობს თოვლით, წვიმისა და მიწისქვეშა წყლით. წყალდიდობა იცის გაზაფხულზე და ზაფხულის დასაწყისში, წყალმცირობა — ზამთარში.

**ადან დე ლა ალი** (Adam de la Halle), (დაახლ. 1240, არასი, — დაახლ. 1286, ნეაპოლი), ფრანგი ტრუვერი. თანამედროვეთათვის ცნობილი იყო „არასელი კუზიანის" მეტსახელით. შუა საუკ. ქალაქის დემოკრ. სულისკვეთების პოეტია, უამრავი ლექსისა და სიმღერის ავტორი. ჩვენამდე მოაღწია ა-ის ორმა კომედიამ — „თამაში ფანჩატურში" და „რობენისა და მარიონის თამაში", რ-ებიც შეიძლება კომ. ოპერის შორეულ პროტოტიპებად ჩაითვალოს.

**ადანი** (Adam) ადოლფ შარლ (24. VII. 1803, პარიზი, — 3. V. 1856, იქვე), ფრანგი კომპოზიტორი, პიანისტი, პედაგოგი. საფრ. ინ-ტის წევრი (1844). პარიზის კონსერვ. პროფესორი (1849). რომის პრემიის ლაურეატი (1825). მრავალი ოპერის, ბალეტის, საფორტეპიანო პიესის, რომანსის, მესისა და სხვ. ავტორი. მუს. განათლება პარიზში მიიღო. ა. რომანტიკული ბალეტის ერთ-ერთი დამამკვიდრებელია. განსაკუთრებით პოპულარულია მისი ბალეტი „ჟიზელი" (დაიდგა 1841), აგრეთვე „დუნაის ქალწული" (1836) და „კორსარი" (1856). ოპერებიდან აღსანიშნავია „პიერ და კატრინი" (1829), „ლონჟიუმოელი ფოსტალიონი" (1836) და „ფალსტაფი" (1855).

**ადანსონი** (Adanson) მიშელ (7. IV. 1727 — 3. VIII. 1806), ფრანგი ბოტანიკოსი. საფრ. აკად. წევრი (1759), მცენარეთა ბუნებრივი სისტემის ერთ-ერთი შემქმნელი. პირველმა გამოიყენა ბიოლოგიაში მათ. მეთოდები. აღიარებდა სახეობათა შეცვლის შესაძლებლობას.

**ადაპტაცია** (გვიანდ. ლათ. adaptatio — შეგუება, მორგება), ორგანიზმების (ინდივიდების, პოპულაციების, სახეობების) და მათი ორგანოების აგებულებისა და ფუნქციის გარემო პირობებისადმი შეგუების პროცესი. ამასთან ყოველი ა. არის შედეგიც, ე. ი. კონკრ. ისტ. ეტაპი შეგუებითი პროცესის— *ადაპტაციოგენეზისა*, რ-იც მიმდინარეობს გარკვეულ *ადგილსამყოფელში* მობინადრე ცხოველებისა და მცენარეების *ბიოცენოზში*. XVIII ს. დეისტურად მოაზროვნე ბიოლოგების (იხ. *დეიზმი*) აზრით, ა. მოასწავებს ცოცხალ ბუნებაში ერთგვარი საწყისი მიზანშეწონილობის არსებობას, რ-საც ცოცხალი ორგანიზმების იმანენტურ თვისებად (იხ. *ტელეოლოგია*) მიიჩნევდნენ. ეს კი ა-ის მოვლენების მატერიალისტურ, მიზეზობრივ, დეტერმინანტულ ახსნას უარყოფდა. მოძღვრება საწყისი მიზანშეწონილობის შესახებ უარყო დარვინის ევოლუციურმა თეორიამ. ჩ. დარვინმა დაადგინა (1859), რომ სახეობების ევოლუცია ხორციელდება გარემოსადმი მათი შეგუებით (იხ. *დარვინიზმი*). ამ დროიდან გამტკიცდა დებულება, რ-ის მიხედვითაც ა. ყოველების წარმოიქმნება და ვითარდება ორგანული ევოლუციის სამი ძირითადი ფაქტორის— *ცვალებადობის, მემკვიდრეობითობისა* და *ბუნებრივი გადარჩევის* (აგრეთვე ხელოვნური გადარჩევის) შედეგად. ევოლუციურ-ისტორიულ პროცესში ა-ის ცნებას უახლოვდება ორგანიზმის არამემკვიდრული ადაპტიური რეაქციები (*მოდიფიკაციები*), რ-იც გამოწვეულია საარსებო პირობების ცვალებადობით (იხ. *ადაპტაცია ფიზიოლოგიური, აკლიმატაცია*). ორგანიზმის ადაპტიურობა უზრუნველყოფს ყოველი ორგანიზმის გადარჩენას. როგორც ყოველ ორგანოში, ისე მთლიან ორგანიზმში მათი ფორმა და ფუნქცია ყოველთვის კორელირებული და კოადაპტირებულია, ე. ი. ერთიმეორეს შეესაბამება. მაგ., ხშირ შემთხვევაში მწერის მფარველობითი შეფერილობა ეხამება ტიპობრივ „მოსვენების პოზას", როდესაც იგი ჯდება მის დასამალავ ზედაპირზე. საყურადღებოა ორგანიზმის ფორმისა და ფუნქციის გარემო პირობებისადმი შესაბამისობა. მაგ., დელფინს აქვს საკმაოდ სრულყოფილი შეგუებანი: ტორპედოსებრი ფორმა, კანის განსაკუთრებული აგებულება, რაც ხელს უწყობს წყალში სწრაფად სრიალს. ცოცხალი ორგანიზმის ა-ის მექანიზმების გამოკვლევა ნაირგვარ ტექ. კონსტრ. შესაქმნელად — ბიონიკის ძირითადი მიზანია.

ორგანიზმების ყოველ ჯგუფში შესაძლებელია ა-ების ზუსტად შესწავლა და მათი კლასიფიკაცია. მაგ., ძუძუმწოვრების ა-ები შეიძლება დაჯგუფდეს შემდეგნაირად: ადგილსამყოფელის ტიპების (ხმელეთის ფორმები, ანუ ქთონობიონტები, წყლის ფორმები, ანუ ჰიდრობიონტები და ა. შ.); კვების ხერხების (ბალახჭამიები, მტაცებლები და ა. შ.); მოძრაობის ხერხების (ხტუნიები, მორბენალნი და ა. შ.) მიხედვით და სხვ.

ა. დამახასიათებელია მცენარეებისათვისაც. ფესვთა სისტემის, ღეროს, ფოთლების, განსაკუთრებით კი მრავლების ორგანოების აგებულებას და ფორმას ახასიათებს მკვეთრად გამოხატული ა.

ევოლ.-ისტ. ა-ის წყაროა გენეტიკური (იხ. *გენეტიკა*) ცვალებადობანი — მუტაციები, რ-ებიც ისეთივე მრავალფეროვნებით გამოირჩევიან, როგორც მემკვიდრულობის მატერიალური საფუძვლის — *დეზოქსირიბონუკლეინის მჟავას* (დნმ) — განუსაზღვრელად მრავალგვარი ცვალებადობანი. რადგან ყოველი სახეობის ცხოველის ან მცენარის ინდივიდების ურთიერთშეჯვარების შედეგად წარმოიქმნება გენეტიკური კომბინაციები, გადარჩევა მიმდინარეობს არა მუტანტური ნიშნებით, არამედ კომბინაციური ფორმებით. პოპულაციებში წარმოიქმნება ბუნებრივი ჰეტეროზიგოტურობა, რ-ის პირობებში ადაპტიური მორფოლ.-ფიზიოლ. ორგანიზაცია „ემყარება" არა მუტაციებს, არამედ კომბინაციებს. მუტაციებსა და ა-ს შორის არსებული თანაფარდობის პრინციპი გამოყენებული იყო სოფლის მეურნეობაშიც: ჯიში მით უფრო მყარია, რაც უფრო ჰეტეროზიგოტურია. ამგვარად, მუტაციებსა და ა-ს (როგორც ისტორიულ პროცესს) შორის წარმოიქმნება დიალექტ. წინააღმდეგობა, რ-ის გადალახვა შესაძლებელია მხოლოდ გადარჩევის შედეგად, რ-იც მუტაციურ ძვრებსა და ცვლილებებს ა-ად გარდაქმნის. მუტაციები და მათი კომბინირება გადარჩევის კონტროლით ა-ის წყარო ხდება, მაშინ როდესაც გადარჩევას ცოცხალი ფორმების ადაპტიური ორგანიზაციის წამყვანი, შემოქმედებითი ფაქტორის მნიშვნელობა ენიჭება. იხ. აგრეთვე *ევოლუციური მოძღვრება*.

ა. გამოხატავს შეგუებულობას როგორც გარემოს ბიოტიკური (*გენოტიპის, პოპულაციის* ან *ბიოცენოზის* შიგნით), ისე აბიოტიკური ფაქტორებისადმი (ტემპერის, განათების, მარილიანობის, ტენიანობის პირობებისადმი და სხვ.). ზოგი ა. განაპირობებს ორგანიზმისა და მისი ნაწილების მორფოლ.-ფიზიოლ. გართულებას, ზოგს კი თან ახლავს მისი აგებულებისა და ფუნქციების მეტ-ნაკლები გამარტივება. ზოგი ა. დაკავშირებულია ლოკალურ საარსებო პირობებთან, ვლინდება ცალკეული სახეობის ან სახეობათა პატარა ჯგუფის ფარგლებში და მეტ-ნაკლებად ღრმა სპეციალიზაციას გამოხატავს. მეორე მხრით, ცნობილია საარსებო პირობების დიდ მრავალგვარობასთან დაკავშირებული ა.; ასეთი ა. ახასიათებს ორგანიზმთა დიდ ჯგუფებს (ოჯახებს, რიგებს, კლასებს, ტიპებს). ფართო მნიშვნელობის ა. ევოლ. პროცესში ჩნდება კერძო ა-ის სახით და მხოლოდ შემდეგ იძენს უნივერს. მნიშვნელობას. სწრაფად ცვალებადი პირობებისადმი შეგუების შედეგად სწრაფადვე ფორმირებული შესაბამისი მორფოლ.-ფიზიოლ. ა-ები ფართო ევოლ. მნიშვნელობას ვერ იძენენ.



ა. ადანი.

ა. ფარდობითია, რადგანაც იგი შეზღუდულია შესაბამისი სახეობის არსებობის დროით. სახეობათა ისტორიული ჩამოყალიბება ამავე დროს მათი დამახასიათებელი ა-ების მთელი კომპლექსის ჩამოყალიბების პროცესია. ა. ჩნდება სახეობის არსებობის განსაზღვრულ საფეხურზე და შემდგომ ევოლ. პროცესში ვითარდება და სრულყოფილი ხდება. ა. მხოლოდ მაშინ ჩნდება, როდესაც არსებობს გარკვეული ონტოგენეზური წანამძღვრები, რ-ებიც სათანადო პირობების შექმნისას ევოლ. პროცესში გარკვეულ ა-ებად განხორციელდება.

ევოლ. ა-ს გარკვეული საზღვრები აქვს, რ-ებიც განპირობებულია სხვადა-

სხვა ფაქტორით. ორგანიზმთა ყოველი ჯგუფის ონტოგენეზური პოტენციური შესაძლებლობა ყოველთვის შეზღუდულია. პირობების ისტ. შეცვლისას ა-ის დიდი ნაწილი კარგავს მნიშვნელობას და იქცევა ინდიფერენტულ ნიშნად, რ-იც ან სულ ქრება, ან ახალ დანიშნულებას იძენს.

ა. გარდაუვალად განიცდის ევოლ. ცვლილებებს შესაბამისი ორგანიზმების გარემოსთან მიმართების შეცვლის გამო ახალი ა-ების გაჩენასთან დაკავშირებით.

ისტ. ჩამოყალიბებული ა-ების ერთობლიობა შეადგენს ე. წ. ორგანულ მიზანშეწონილობას, რ-იც, ისე როგორც ცალკეული ა., ფარდობითია.

**ადაპტაცია** ფსიქოლოგიაში, შეგრძნების ორგანოების გრძნობიერების ცვალებადობა ამა თუ იმ გამღიზიანებლის ზემოქმედების შედეგად (მაგ., თვალის შეგუება სინათლისა ან სიბნელისადმი). ა. შეიძლება მოხდეს შეგრძნების ორგანოს გრძნობიერების როგორც გაძლიერების (ძლიერი გამღიზიანებლის შემდეგ სუსტ გამღიზიანებელზე გადასვლისას), ისე შესუსტების (სუსტი გამღიზიანებლის შემდეგ ძლიერ გამღიზიანებელზე გადასვლის) დროს. ა. დამახასიათებელია ყველა მოდალობის შეგრძნებისათვის. განსაკუთრებით ძლიერია მხედველობის, ყნოსვის, გემოსა და კანის შეგრძნებაში, უფრო სუსტია სმენისა და ტკივილის შეგრძნებაში. იხ. აგრეთვე *სოციალური ადაპტაცია*.

**ადაპტაცია თვალისა,** სხვადასხვა განათებასთან თვალის შეგუების უნარი. განარჩევენ ადაპტაციას სიბნელისადმი — დღის სინათლიდან ღამის სინათლეზე ან დიდი განათებიდან მცირე განათებაზე გადასვლისას, და ადაპტაციას სინათლისადმი — მცირე განათებიდან დიდ განათებაზე გადასვლის დროს. უმცირესი განათება, რ-იც სინათლის შეგრძნებას იწვევს (*გაღიზიანების ზღურბლი*), განსაზღვრავს სინათლისადმი თვალის მგრძნობიარობას. რაც უფრო დაბალია გაღიზიანების ზღურბლი, მით უფრო მაღალია სინათლისადმი თვალის მგრძნობიარობა და პირიქით. სიბნელისადმი ადაპტაცია საკმაოდ ხანგრძლივად მიმდინარეობს. იგი სწრაფად მატულობს პირველი 15 წუთის განმავლობაში, 30-ე წუთზე აღწევს მაქსიმუმს და პრაქტიკულად მთავრდება ერთ საათში, სინათლისადმი კი კლებულობს პირველ წამებში და მთავრდება 5—7 წუთში. სიბნელისადმი ადაპტაცია დაქვეითებულია თვალის ზოგიერთი დაავადების (*გლაუკომა*, ბადურას პიგმენტური გადაგვარება), ცენტრ. ნერვული სისტემისა და სხვ. დაავადებათა დროს. სიბნელისადმი ადაპტაციას განსაზღვრავენ ადაპტომეტრით.

*ლიტ.* იხ. სტ-თან ადაპტაცია ფიზიოლოგიური.

**ადაპტაცია სოციალური,** იხ. *სოციალური ადაპტაცია*.

**ადაპტაცია ფიზიოლოგიური,** ფიზიოლოგიურ რეაქციათა ერთობლიობა, რ-იც ხელს უწყობს მისი შინაგანი გარემოს შეფარდებითი მუდმივობის — *ჰომეოსტაზის* შენარჩუნებას. ა. ფ-ის შედეგად მატულობს ორგანიზმის მდგრადობა სიცივის, სითბოს, ჟანგბადის ნაკლებობის, ბარომეტრული წნევის დაქვეითებისა და სხვა ფაქტორებისადმი. ა. ფ-ის შესწავლას უდიდესი მნიშვნელობა აქვს ორგანიზმის თვითრეგულირების პროცესებისა და გარემოსთან ურთიერთქმედების გაგებისათვის. ა. ფ-ის საკითხების გამოკვლევას დიდი პრაქტ. მნიშვნელობა აქვს კოსმოსში ადამიანის ფრენასთან დაკავშირებით (იხ. *კოსმოსური ბიოლოგია*). ზოგად არასპეციფ. რეაქციებს, რ-ებითაც ორგანიზმი უპასუხებს მნიშვნელოვანი ინტენსივობის გაღიზიანებას, *ადაპტაციური სინდრომი* ეწოდება. უჩვეულო, ექსტრემალური (უკიდურესი) პირობებისადმი ა. ფ-ის პროცესი მიმდინარეობს რამდენიმე სტადიად ან ფაზად: დასაწყისში ჭარბობს დეკომპენსაციის (ფუნქციების დარღვევის) მოვლენები, შემდეგ არასრული შეგუება — ორგანიზმის მიერ იმ მდგრადი მდგომარეობის ძიება, რ-იც შეესაბამება ახალ გარემო პირობებს და, ბოლოს, შედარებით მდგრადი შეგუების ფაზა. ორგანიზმის ა. ფ-ის მაგალითია აკლიმატიზაცია — ორგანიზმის შეგუება სასუნთქ ჰაერში ჟანგბადის პარციალური წნევის დაქვეითებისადმი (იხ. *ჰიპოქსია*); მაგ., მაღალი მთის პირობებში ან ერთბაშად დიდ სიმაღლეზე აფრენისას თავს იჩენს ე. წ. *სიმაღლის დაავადების* სიმპტომები: ქოშინი, გაძლიერებული და აჩქარებული გულისცემა, თავბრუ, თავის ტკივილი, გულისრევა, ყურებში ხმაურის შეგრძნება, ცხვირიდან სისხლის დენა. ჟანგბადით თავის ტვინის მომარაგების შემცირებას ზოგჯერ თან სდევს ფსიქიკური აგზნება (*ევფორია*), ცნობიერების დაკარგვა და ა. შ. ადაპტაციის შედეგად ეს მოვლენები სუსტდება და ქრება: ორგანიზმი ეგუება სასუნთქ ჰაერში ჟანგბადის დანაკლისს; თანდათან წესრიგდება ქსოვილებისათვის ჟანგბადის გაძლიერებულად მიწოდება, რასაც საფუძვლად უძევს სუნთქვისა და სისხლის მიმოქცევის სისტემათა მოქმედების გაძლიერება, სისხლში ერითროციტების რაოდენობის მნიშვნელოვნად მომატება (ადამიანში 4—5 მლნ-იდან 8 მლნ-მდე 1 *მლ*-ში), ერითროციტებში ჰემოგლობინის მიერ ჟანგბადის მიერთების უნარის გაზრდა და სხვ.

ა. ფ-ის დროს ორგანიზმში მიმდინარე ცვლილებები ეხება როგორც სუბუჯრედულ-მოლეკულურ დონეს, ისე მთლიან ორგანიზმს. ა. ფ-ის პროცესში დიდი მნიშვნელობა აქვს წვრთნას ცალკეული ფაქტორის ზემოქმედებისა და საერთოდ გარემო პირობების ცვლასთან (მაგ., სიმაღლის, სიჩქარის მომატებისა და სხვ. ზემოქმედების) შესაგუებლად. წვრთნის შედეგად კოსმონავტები უკეთ იტანენ გადატვირთვას კოსმ. ფრენის დროს.

ა. ფ-ისათვის უდიდესი მნიშვნელობა აქვს ორგანიზმის რეაქტიულობას, მის საწყის ფუნქციურ მდგომარეობას (ასაკი, წვრთნის ხარისხი), რ-თა მიხედვით იცვლება ორგანიზმის საპასუხო რეაქციები სხვადასხვაგვარი ზემოქმედებისადმი. ა. ფ-ის პროცესში ვლინდება ნერვული სისტემის პლასტიკურობა, რაც ხელს უწყობს შეცვლილ გარემო პირობებთან ორგანიზმის კონტაქტისა და წონასწორობის აღდგენას.

განმეორებითი და შედარებით ხანგრძლივი ექსტრემალური ზემოქმედება ნორმალურ ცხოველმოქმედებასთან ერთად იწვევს ფუნქციების ადაპტაციურ გარდაქმნას, რაც აფართოებს ორგანიზმის საცხოვრებელი გარემოს საზღვრებს. ა. ფ-ის შემდეგ საწყის მდგომარეობაში ორგანიზმის დაბრუნებას დეზადაპტაცია ეწოდება.

ამა თუ იმ ორგანოს ადაპტაციის შედეგად მნიშვნელოვნად იცვლება ორგანოს ან ორგანოთა სისტემების მოქმედება იმის შესაბამისად, თუ როგორია შინაგანი ან გარეგანი გარემოს ზემოქმედება. მაგ., საჭმლის მომნელებელი წვენის გამოყოფა და მისი ფერმენტული შედგენილობა სხვადასხვაა იმის მიხედვით, თუ როგორია კვების ხასიათი თუნდაც რამდენიმე დღის განმავლობაში.

განსაკუთრებული ბიოლ. მნიშვნელობა აქვს ანალიზატორების ა. ფ-ს, რასაც ზოგჯერ *რეცეპტორთა* ანუ შეგრძნების ორგანოების ადაპტაციას უწოდებენ. განუწყვეტლივ მოქმედი გამღიზიანებლის საპასუხოდ რეცეპტორის მოქმედება სუსტდება და ქრება ვინაიდან ექსტეროცეპტორის (სხეულის ზედაპირის რეცეპტორის) ამოქმედებას ჩვეულებრივ თან სდევს შეგრძნების აღმოცენება, ამიტომ ექსტეროცეპტორთა ა. ფ-ის შედეგად შეგრძნება სუსტდება და ქრება. სხვადასხვა რეცეპტორის ა. ფ-ის უნარი სხვადასხვანაირია. ისეთ რეცეპტორებს, რ-ებსაც სწრაფი ა. ფ. ახასიათებს, ფაზურ რეცეპტორებს უწოდებენ, ხოლო ისეთებს, რ-ებსაც ა. ფ. სუსტად აქვთ გამოხატული — ტონურ რეცეპტორებს.

მხედველობის ანალიზატორთა შემთხვევაში განასხვავებენ სინათლისა და სიბნელისადმი ადაპტაციას. სინათლისადმი ადაპტაციის შედეგად ქვეითდება სინათლისადმი მგრძნობელობა, ხოლო სიბნელისადმი ადაპტაციით ეს მგრძნობელობა შეიძლება რამდენიმე ათასჯერ გადიდდეს.

სმენის ანალიზატორში ა. ფ. გამოიხატება გაღიზიანების ზღურბლის ზრდით, რ-საც იწვევს დიდი ძალის ბგერა. ა. ფ. ვლინდება აგრეთვე კანზე სიცივის, სითბოსა და სხვ. მოქმედებით. ამ პროცესში დიდი მნიშვნელობა აქვს გამღიზიანებლის ინტენსივობის მატების სისწრაფესაც (იხ. *აკომოდაცია*).

ა. ფ-ში მნიშვნელოვანი როლი მიეკუთვნება თავის ტვინის მარეგულირებელ გავლენას ორგანოთა მოქმედებაზე. იმის მიხედვით, თუ როგორია ტვინის სხვადასხვა განყოფილების ფუნქციური მდგომარეობა, ა. ფ. სხვადასხვა ტემპითა და ხარისხით მიმდინარეობს. ამიტომ ორგანიზმის რეაქციები სხვადასხვა მოქმედების საპასუხოდ მრავალი ისეთი ფაქტორის გავლენით იცვლება, რ-ებიც თავის ტვინის მოქმედებაზე ახდენს გავლენას.

*ლიტ.*: ძიძიშვილი ნ., რეცეპტორთა ფიზიოლოგია, თბ, 1964, Барбашева З. И., Акклиматизация к гипоксии и ее физиологические механизмы, М.—Л., 1960; Кравков С В, Глаз и его работа, М.—Л., 1950; Слоним А. Д., О физиологических механизмах природных адаптаций животных и человека, М.—Л., 1964; Хартридж Г., Современные успехи физиологии зрения, пер. с англ., М., 1952; Эдриан Э. Д, Механизмы нервной деятельности, [пер. с англ.], М, 1935; Schober H., Das Sehen, Bd. 1, Lpz., 1957.

**ადაპტაციის დონე,** პოზიცია (სკალა), რ-ის საფუძველზეც ადამიანი აფასებს გამღიზიანებლის ინტენსივობას

სინათლის, ბგერის, საგნის სიდიდის, სიმძიმის, ტემპ-რის და სხვა თვისებების შეფასების დროს ადამიანი იყენებს გარკვეულ სკალას, „მასშტაბს", რაღაც „საშუალო" სიდიდის გამღიზიანებელს, რ-ის საფუძველზეც ამა თუ იმ გამღიზიანებელს განიცდის როგორც ძლიერი, საშუალო ან სუსტი ინტენსივობის მქონეს. მაგ., ტემპრა შეიძლება განვიცადოთ როგორც ცხელი, თბილი, გრილი, ცივი და ა. შ.; გამაღიზიანებლის ეს „საშუალო" სიდიდე გამოხატავს ადამიანის ა. დ-ს.

ცალკეულ ინდივიდებს სხვადასხვა ა. დ. ახასიათებს. ა. დ-ზე გავლენას ახდენს გამოცდილება, შესაფასებელი სტიმულის და იმ სტიმულის ინტენსივობა, რ-თან მიმართებაშიც განვიცდით შესაფასებელ სტიმულს. ა. დ-ის ცვალებადობა დაკავშირებულია პიროვნების ისეთ თავისებურებებთან, როგორიცაა დინამიკურობა, რიგიდობა, ადაპტიურობა და სხვ. ამიტომ ა. დ-ის საშუალებით შესაძლებელი ხდება პიროვნების ზოგიერთ ფსიქ. თავისებურებათა დახასიათება.

**ადაპტაციოგენეზი** (ადაპტაცია... და ბერძნ. genesis — წარმოშობა, განვითარება), ადაპტიოგენეზი, ორგანიზმის კონკრ. ადაპტიური ფორმის წარმოქმნის, განვითარებისა და გარდაქმნის ისტ. (ფილოგენეზური) პროცესი. ჩ. დარ-

ვინის მიერ ორგ. სამყაროს ევოლ. მექანიზმის აღმოჩენამ დაადასტურა, რომ მთელი ევოლ. არსებითად ა-ა. ორგანიზაციის ნებისმიერი ნიშან-თვისება ადაპტიურია. ხმელეთის ხერხემლიანი ცხოველების კიდურებს აქვთ ფუნქციის (სირბილი, თხრა, ცურვა ან ფრენა) შესაბამისი აგებულება, მაგრამ აგებულების საფუძველი ერთი და იგივეა. ორგანიზმის ყოველი ადაპტიური ფორმა ჩნდება კონკრ. სასიცოცხლო გარემოს პირობებში და გარკვეულ მუდმივობას ინარჩუნებს განსაზღვრული დროის განმავლობაში, თუმცა ამ პერიოდშიც წარმოიქმნება ზოგიერთი ვარიანტი. ახალი პირობების შექმნისას ჩნდება ახალი ადაპტიური ფორმა, რაც ახალი სახეობის ანდა ახალი ეკოლ. ან გეოგრ. რასის გაჩენას ნიშნავს. ა-ის ელემენტარული წყაროა *მუტაციები,* რ-თაც თავისთავად ადაპტიური ხასიათი არა აქვთ. მუტაციების ჩართვა ევოლ. პროცესში *ბუნებრივი გადარჩევის* მეშვეობით ხდება. ა-ის პროცესები განსხვავდება ურთიერთისაგან მასშტაბითა და მნიშვნელობით (იხ. *არომორფოზი, იდიოადაპტაცია*).

**ადაპტაციომორფოზი** (*ადაპტაცია*...და ბერძნ. morphē — ფორმა, სახე), ადაპტიომორფოზი, ორგანიზმის კონკრ. ადაპტიური ფორმის განვითარების, ცვლისა და გარდაქმნის ისტ. (ფილოგენეზური) პროცესი. ტერმინი შემოღებულია რუსი ბიოლოგის ი. შმალჰაუზენის მიერ. ადაპტაციების განვითარებას, ცვლასა და გარდაქმნას ჩვეულებრივ განიხილავენ მათ აღმოცენებასთან ერთად და აერთიანებენ *ადაპტაციოგენეზის* ცნებაში.

**ადაპტაციური სინდრომი,** საერთო ადაპტაციური სინდრომი, რთული დაცვითი რეაქციების კომპლექსი. აღმოცენდება ადამიანისა და ცხოველის ორგანიზმში სხვადასხვა ძლიერი და ხანგრძლივად მოქმედი შინაგანი და გარეგანი გამღიზიანებლის გავლენით. ეს რეაქციები ხელს უწყობს ორგანიზმში დარღვეული წონასწორობის აღდგენას და ემსახურება შინაგანი გარემოს მუდმივობის დაცვას — *ჰომეოსტაზს*. ა. ს-ის ცნება შემოიღო კანად. მეცნ. ჰ. სელიემ (1936). ა. ს-ის გამომწვევ ფაქტორებს (ფიზ. და ფსიქ. ტრავმა, მაიონიზებელი გამოსხივება, ტემპ-რის მკვეთრი ცვალებადობა, ინფექცია, სისხლის დაკარგვა და სხვ.) სტრესორები ეწოდება, ხოლო მათი მოქმედებით გამოწვეულ ორგანიზმის მდგომარეობას — სტრესი (ინგლ. stress — დაძაბვა). ა. ს-ის ძირითადი ნიშნებია თირკმელზედა ჯირკვლების ქერქის გადიდება და სეკრეციული მოქმედების გაძლიერება, ელენთისა და ლიმფური კვანძების შემცირება, ცვლილებები სისხლში, ნივთიერებათა ცვლის დარღვევა, სისხლის წნევის მკვეთრი დაცემა და სხვ.; ა. ს-ში განარჩევენ ორ ან სამ სტადიას. პირველი განგაშის სტადიაა. გრძელდება 6-იდან 48 *სთ*-მდე. ამ სტადიაში ორგანიზმი ცდილობს შეეგუოს მძიმე მდგომარეობას. თუ დამაზიანებელი მოქმედება არ არის ძლიერი, ვითარდება მეორე, ე. წ. რეზისტენტობის სტადია. ორგანიზმი ხდება მდგრადი არახელსაყრელი ფაქტორებისადმი, ძლიერდება დამცველი, ნერვულ-ჰუმორალური მექანიზმების მოქმედება და სტადიის ბოლოს უბრუნდება ნორმალურ მდგომარეობას. თუ დამაზიანებელი მოქმედება ძლიერია და ამავე დროს ხანგრძლივი, ორგანიზმი კარგავს რეზისტენტობას, დამცველი მექანიზმების მოქმედება სუსტდება, შემგუებელი ჰორმონების (გლუკოკორტიკოიდების) გამოყოფა მცირდება და ვითარდება მესამე — გამოფიტვის სტადია. მდგომარეობა უარესდება და ორგანიზმი შეიძლება დაიღუპოს.

**ადაპტაციურ-ტროფიკული ფუნქცია** (*ადაპტაცია*... და ბერძნ. trophē — კვება), *სიმპათიკური ნერვული სისტემის* ფუნქცია, რ-იც უზრუნველყოფს გარემოს ცვალებად (განსაკუთრებით ექსტრემალურ) პირობებთან ხერხემლიანი ცხოველებისა და ადამიანის ორგანიზმის შეგუებას, რაც ყველა ორგანოსა და ქსოვილში ნივთიერებათა ცვლის დონის შეცვლით ხორციელდება. ცხოველისა და ადამიანის ქსოვილებსა და ორგანოებთან მისული იმპულსები გარკვეული ფიზ., ქიმ. და ბიოქიმ. ძვრების მეშვეობით აწესრიგებს ნივთიერებათა ცვლის, აგზნებადობისა და შრომისუნარიანობის დონეს. ა.-ტ. ფ-ის თეორია ექსპერიმენტულად დაასაბუთეს ლ. *ორბელმა* და მისმა თანამშრომლებმა.

სიმპათიკური ბოჭკოების გაღიზიანების გავლენა ბაყაყის კანჭის ტყუპი კუნთის შეკუმშვათა მრუდზე (ორბელ-გინეცინსკის ფენომენი).

*ა. ბაკურაძე.*

**ადაპტერი** (ინგლ. adapter<ლათ. adapto — მოვარგებ), 1. ფოტოგრაფიაში — ფოტოაპარატის დამატებითი კასეტი, რ-იც შესაძლებელს ხდის აპარატის კონსტრუქციით გაუთვალისწინებელი ფორმატის სხვადასხვა შუქგრძნობიერი მასალების გამოყენებას; 2. ელექტრომაგნიტური მოწყობილობა, რ-იც გრამოფონის ფირფიტის დაკვრისას ნემსის მექან. რხევებს ბგერითი სიხშირის ელექტრულ რხევებად გარდაქმნის.

**ადაპტირებული ტექსტი,** ნაკლებმომზადებული მკითხველის დონის შესაბამისად გამარტივებული რომელიმე ლიტ. ნაწარმოების ტექსტი. ა. ტ-ით მეტწილად უცხოურ ენებს სწავლობენ; ადაპტირების დროს ტექსტს ამცირებენ, სინტაქსს ამარტივებენ, იშვიათად ხმარებულ სიტყვებსა და გამოთქმებს ან საყოველთაოდ ცნობილითა და გავრცელებულით ცვლიან ან განმარტავენ.

**ადაპტიური ზონა,** გარემო პირობების კომპლექსი, რ-იც განსაზღვრავს ორგანიზმთა ჯგუფების შეგუების (ადაპტაციის) ტიპს. იმისდა მიხედვით, თუ რა მცენარეული ან ცხოველური ორგანიზმები ეგუებიან ამა თუ იმ გარემოს (წყალი, ხმელეთი, ტყე, უდაბნო, მაღალმთიანეთი და სხვ.) ა. ზ. ქვეზონებად იყოფა („ძაღლების ზონა", „გვიმრების ზონა" და ა. შ.). იგი შეიცავს მრავალ ეკოლ. ანუ *სასიცოცხლო ნიშს,* რ-იც გარკვეულ სახეობას უკავია. ა. ზ. განუწყვეტლად იცვლება როგორც ფიზ.-გეოგრ. პირობების ცვლის, ისე აქ მოსახლე ორგანიზმების ევოლ. შესაბამისად.

**ადაპტიური მასწავლი მანქანა,** იხ. *მასწავლი მანქანა.*

**ადაპტიური რადიაცია,** ორგანიზმის ამა თუ იმ ჯგუფში (სახეობა, ოჯახი, რიგი, კლასი) განსხვავებული ფორმების წარმოქმნა სხვადასხვა გარემოსადმი ადაპტაციის შედეგად. ა. რ. ხდება ორგანიზმების სხვადასხვა მიმართულებით დივერგენციული ევოლ. გზით (იხ. *დივერგენცია*). ა. რ-ის იდეა ეკუთვნის ჩ. დარვინს. თვით ტერმინი მოგვიანებით (1915) შემოიღო ამერ. პალეონტოლოგმა ჰ. ოსბორნმა. ა. რ-ის პროცესში ორგანიზმი იძენს სპეც. ადაპტაციას და ვრცელდება ახალ *ადაპტიურ ზონებში*. ა. რ-ის ძირითადი წყაროა შიგასახეობრივი პროცესები (სახეობრივი პოპულაციების გენეტ. მრავალგვარობა, სახეობის დიფერენციაცია გეოგრ. და ეკოლ. რასებად, შიგასახეობრივი წინააღმდეგობანი და სხვ.).

ძუძუმწოვრების ა. რ-ით განვითარდა მოსიარულე (ძაღლები, კატები), მორბენალი (ცხენები), მხტუნავი (მიწის კურდღლები), მიწაითხარია (თხუნელები, ბრუცები), მეხეური (ციყვები, მაიმუნები), მფრინავი (ღამურები), მცურავი (სელაპები, ვეშაპები) და სხვა ფორმები. ა. რ-ის თვალსაჩინო მაგალითია ქვეწარმავლების ევოლუცია. არანაკლები მნიშვნელობა აქვს ა. რ-ს უხერხემლო ცხოველების (ზღვის შროშანები, ზღვის ზღარბები, მხარფეხიანები, ორსაგდულიანი და მუცელფეხიანი მოლუსკები და სხვ.) ევოლუციაში.

ადაპტიური რადიაცია პლაცენტიანი ძუძუმწოვრებისა, რომელთაც ჰყავთ საერთო წინაპარი (ცენტრში), მაგრამ სხვადასხვა ტიპის გარემოს შეეგუენ.

**ადაპტიური სისტემა,** იგივეა, რაც *თვითშემგუებელი სისტემა*.

**ადარბადაგანი,** აზერბაიჯანის ერთ-ერთი ისტორიული (სპარს.) სახელწოდება. გვხვდება ქართ. წყაროებშიც.

**ადარნასე,** ადრნერსე, ქართლის ერისმთავარი (VII ს. I ნახ.), უფლისწულობაში *„ვიპატოსი"*. ა-ს საგარეო და სარწმუნოებრივი პოლიტიკა ბიზანტ. ორიენტაციისა იყო. მის დროს მოხდა საეკლესიო განხეთქილება ქართლსა და სომხეთს შორის (607—608). ა-ს პრობიზანტ. პოლიტ. გეზი ქართლში ირანელთა ბატონობის დროსაც არ შეუცვლია, რის გამო ერისმთავრობა დაკარგა. ჰერაკლე კეისრის ლაშქრობათა შემდეგ ერისმთავრად აღადგინეს. ა. მცხეთის ჯვრის ერთ-ერთი აღმშენებელია. მისი რელიეფური გამოსახულება წარწერით დღემდეა შემონახული ტაძრის აღმ. კედელზე.

*წყარო:* ეპისტოლეთა წიგნი, ზ. ალექსიძის გამოც., თბ., 1968. *ა. ბოგვერაძე.*

**ადარნასე,** ქართლის ერისმთავარი და კურაპალატი VIII ს. II ნახევარში. ნერსე ერისმთავრის მამა. იხსენიება „აბო თბილელის წამებაში".

**ადარნასე** ბაგრატიონი, ტაო-კლარჯეთის მთავრის *აშოტ I* დიდის მამა. ჯუანშერის ცნობით, VIII ს. II ნახ-ში არჩილ მეფის ვასალი გახდა. გარდაიცვალა კლარჯეთში.

*ლიტ.:* თაყაიშვილი ე., სუმბატ დავითის ძის ქრონიკა ტაო-კლარჯეთის ბაგრატიონთა შესახებ, თბ., 1949 (მასალები საქართველოსა და კავკასიის ისტორიისათვის, ნაკვ. 27); მამულია გ., ფარნავაზიანთა და ბაგრატიონთა სახლთა ურთიერთობა VIII—IX საუკუნეთა მიჯნაზე, «საქ. სსრ მეცნ. აკადემიის მოამბე», 1972, ტ. 67, № 1.

**ადარნასე I** (გ. დაახლ. 867—69), აშოტ დიდის უფროსი ძე, ქართველ ბაგრატიონთა კლარჯეთის შტოს მამამთავარი, ბაგრატ I კურაპალატისა და გვარამ მამფლის ძმა და თანამმართველი. ძმებთან ერთად იბრძოდა არაბი დამპყრობლების წინააღმდეგ.

*წყარო:* გიორგი მერჩულე, გრიგოლ ხანძთელის ცხოვრება, წგნ.: ძველი ქართული აგიოგრაფიული ლიტერატურის ძეგლები, წგნ. 1, ილ. აბულაძის რედ., თბ., 1963.

*ლიტ.:* თაყაიშვილი ე., სუმბატ დავითის ძის ქრონიკა ტაო-კლარჯეთის ბაგრატიონთა შესახებ, თბ., 1949 (მასალები საქართველოსა და კავკასიის ისტორიისათვის, ნაკვ. 27).

**ადარნასე II,** ქართველთა მეფე 888—923, ტაო-კლარჯეთის სამთავროს გამგებელი, ძე დავით I კურაპალატისა, ტაო-კლარჯეთის ბაგრატიონთა ტაოს შტოს შთამომავალი. ტაო-კლარჯეთის ბაგრატიონთა შორის გაჩაღებულ შინაფეოდ. ომში დავით I კურაპალატის დაღუპვის (881) შემდეგ სამთავროს გამგებლობა ა. II-ის ხელში გადავიდა. დავითის მკვლელმა ნასრა გვარამ მამფლის ძემ 888 აფხაზთა მეფის ბაგრატის დახმარებით სცადა ტაო-კლარჯეთის სამფლობელოების დაბრუნება, მაგრამ ა. II-მ და მისმა მომხრეებმა დაამარცხეს. ამ დროიდან დაიწყო ა. II-ის გაძლიერება. ბაგრატიონთა შორის მან პირველმა მიიღო „ქართველთა მეფის" ტიტული (888). ა. II იბრძოდა საქართვ. გაერთიანებისათვის. მას მხარს უჭერდნენ სომხეთის (შირაქის) მეფეები. 891 ა. II სომხეთის ში-

ადარნასე. ადრნერსე. მცხეთის ჯვრის აღმ. ფასადის ბარელიეფი. ადარნასეს გამოსახულება და ასომთავრული წარწერა. VI ს. 90-იანი წლები. ფრაგმენტი. ქვემოთ: იმავე ბარელიეფის დეტალი — ადარნასეს სახე (რესტავრაცია).

ნაფეოდ. ბრძოლებში ჩაერია და ხელი შეუწყო შირაქში სუმბატ აშოტის ძის გამეფებას. 904 ა. II-მ სუმბატის დახმარებით დაამარცხა და ტყვედ ჩაიგდო ქართლში შემოჭრილი აფხაზთა მეფე კონსტანტინე. შემდეგში სუმბატ სომეხთა მეფემ გაათავისუფლა კონსტანტინე, რასაც ყოფილ მოკავშირეებს შორის განხეთქილება მოჰყვა. 907 ა. II მიემხრო სომხეთში შემოჭრილ არაბთა სარდალს აბუ ლკასიმს და სუმბატის წინააღმდეგ იბრძოდა. ა. II ეწეოდა კულტ.-სააღმშენებლო მოღვაწეობას: ააშენა და საეპისკოპოსო საყდრად აქცია ბანის ტაძარი.

*წყარო*: ი ო ა ნ ე  დ რ ა ს ხ ა ნ ა კ ე რ ტ ე ლ ი, სომხეთის ისტორია. 786—925 წწ., ე. ცაგარეიშვილის გამოც., თბ., 1965.

*ლიტ*.: თ ა ყ ა ი შ ვ ი ლ ი  ე, სუმბატ დავითის ძის ქრონიკა ტაო-კლარჯეთის ბაგრატიონთა შესახებ, თბ., 1949 (მასალები საქართველოსა და კავკასიის ისტორიისათვის, ნაკვ. 27); ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი  ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 2, თბ., 1965.

*ნ. შოშიაშვილი.*

**ადარნასე III** (გ. 961), ბაგრატიონთა ტაოს შტოს წარმომადგენელი. მაგისტროსი 945-იდან, კურაპალატი 958-იდან. შვილებმა შეიპყრეს და ბერად აღკვეცეს.

*ლიტ*.: თ ა ყ ა ი შ ვ ი ლ ი  ე., სუმბატ დავითის ძის ქრონიკა ტაო-კლარჯეთის ბაგრატიონთა შესახებ, თბ., 1949 (მასალები საქართველოსა და კავკასიის ისტორიისათვის, ნაკვ. 27).

**ადარნასე IV** (გ. 983), კურაპალატი, ბაგრატიონთა ტაოს შტოს წარმომადგენელი.

*ლიტ*. იხ. სტ-თან ა დ ა რ ნ ა ს ე III.

**ადარნასე პატრიკი,** ჰერეთის მეფე (დაახლ. 915—944). მისი მეფობის დროს კახთა მთავარმა კვირიკე I-მა და აფხ. მეფე კონსტანტინემ დალაშქრეს ჰერეთი (915). ვეჟინის შეთანხმების თანახმად, ა. იძულებული გახდა კვირიკესთვის დაეთმო ორჭობი, ხოლო კონსტანტინესათვის — გავაზნი და არიში.

**ადაპაზარი** (Adapazari), ქალაქი ჩრდ.-დას. თურქეთში, მდ. საქარიის მახლობლად. საქარიის ვილაიეთის ადმ. ცენტრი. 86,1 ათ. მცხ. (1965). რკინიგზის სადგ., გზატკეცილების კვანძი. სას.-სამ. რ-ნის (მარცვლეული კულტურები, ბოსტნეული, მეფრინველეობა) სავაჭრო-სამრეწვ. ცენტრი. კვების (მ. შ. შაქრის) და ხე-ტყის მრეწვ., მანქანათსაშ., ვაგონშემკეთებელი და ტრაქტორამწყობი ქ-ნები, ავტოსაბურავებისა და მინის წარმოება.

**ადაშევი** ალექსი თედორეს ძე (გ. 1561), რუსი სახელმწ. მოღვაწე. ივანე IV-თან დაახლოებული პირი, *რჩეული რადის* მთავრობის ერთ-ერთი ხელმძღვანელი. დიდი როლი ითამაშა XVI ს. 50-იანი წწ. რეფორმების მომზადებაში. აქტიურად მონაწილეობდა ივანე IV-ის ომებსა და დიპლ. საქმიანობაში. ხელმძღვანელობდა ივანე IV-ის მეფობის ქრონიკის შედგენას, ასტრახანისა და ყაზანის სახანოთა შემოერთების დიპლ. მომზადებას. *ლივონიის ომის* (1558—83) პერიოდში ა-მა ყირიმის სახანოს წინააღმდეგ აქტიურ მოქმედებას დაუჭირა მხარი და ამით ივანე IV-ის პოლიტიკას დაუპირისპირდა. 1560 რჩეული რადის რეფორმებითა და ლივონიასთან არახელსაყრელი დაზავებით უკმაყოფილო თავადაზნაურობის ნაწილმა ა-ს ზურგი შეაქცია. იგი თანდათან ჩამოაცილეს ხელისუფლებას. 1560 ვოევოდად გაგზავნეს ლივონიაში, რაც საპატიო გადასახლებას ნიშნავდა. იმავე წელს ივანე IV-ის ბრძანებით იურიევში გადაიყვანეს და დააპატიმრეს. იქვე გარდაიცვალა.

*ლიტ*.: Ш м и д т  С. О., Правительственная деятельность А. Ф. Адашева, «Ученые записки МГУ», 1954, в. 167.



«ადგილის დედა ღვთისმშობლის» ხატი უკანაფშავში. დუშეთის რაიონი.

**ადაშევი** დანიელ თედორეს ძე (გ. დაახლ. 1562—63), რუსი მხედართმთავარი, ა. *ადაშევის* ძმა. 1553—54 ხელმძღვანელობდა ვოლგისპირეთში აჯანყებათა ჩახშობას, მონაწილეობდა ყაზანზე ლაშქრობასა და *ლივონიის ომში* ( 1558—83). 1559 მიიღო ოკოლნიჩის წოდება. იმავე წლის თებ.-სექტ. სათავეში ედგა ყირიმის სახანოზე ლაშქრობას. 1560 ლივონიაში მეთაურობდა რუსეთის არტილერიას. იმავე წელს ძმასთან ერთად შერისხეს; სიკვდილით დასაჯეს მცირეწლოვან შვილთან და ნათესავებთან ერთად.

**ადაძეები,** სოფელი აჭარის ასსრ ხულოს რ-ნში, მდ. აჭარისწყლის მარჯვ. შენაკად ღორჯომის სათავეებში. ღორჯომის სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., ახალუბანი, გორგაძეები, ვანაძეები, ვაშაყმაძეები, ლაბაძეები, მეკეიძეები, მეხელაშვილები, მინდაძეები, სტეფანაშვილები, ტუნაძეები, ქურდული, წინწკალაშვილები). ზ. დ. 1940 *მ,* ხულოდან 12 *კმ.* ღორჯომის კოლ-ბა (მეთამბაქოეობა, მემინდვრეობა, მეცხოველეობა). რვაწლ. და საშ. სკოლა, კულტსახლი, საავადმყოფო.

**ადაჯიო,** უფრო სწორია ა დ ა ჯ ო (იტალ. adagio—ნელა, დინჯად), მ უ ს ი კ ა შ ი: 1. ნელი ტემპი; 2. ამ ტემპით შესრულებული მუს. პიესა ან მისი ნაწილი (ჩვეულებრივ ერთ-ერთი შუა ნაწილი სიმფონიისა, კვარტეტისა, სონატისა და სხვ.). ბ ა ლ ე ტ შ ი: 1. ცეკვის ნელი ნაწილი; შედგება ნარნარ მოძრაობათა კომბინაციებისაგან და სრულდება მღერადი, ლირიკული ხასიათის მუსიკის თანხლებით; ზოგჯერ ა. დამოუკიდებელი საცეკვაო ეპიზოდია (პა-დე-დე, პა-დე-ტრუა, პა-დაქსიონ, გრან პა); 2. კლასიკური ცეკვის გაკვეთილი, შეიცავს ნელ სავარჯიშოებს.

**ადგილზე დათვალიერება** ს ა მ ო ქ ა ლ ა ქ ო  პ რ ო ც ე ს შ ი, სასამართლოს მიერ ნივთიერი ან წერილობითი *მტკიცებულების* გაცნობა უშუალოდ ადგილზე, როდესაც მათი სასამართლოში წარდგენა შეუძლებელი ან მეტად ძნელია (მაგ., თუ ეს არის საცხოვრებელი ბინა, რ-ის გაყოფას მოითხოვენ მხარეები, დაზგა, რ-ზეც მუშა დაშავდა, დიდძალი საბუხჰალტრო დავთრები და მისთ.). ა. დ-ში მონაწილეობს სასამართლოს მთელი შემადგენლობა. საქმის მონაწილე პირებსა და მათ წარმომადგენლებს აცნობებენ დათვალიერების დროსა და ადგილს. ა. დ-ის შედეგი აისახება ოქმში, რ-საც დათვალიერების ყველა მონაწილე აწერს ხელს. ოქმს დაერთვის ადგილზე შედგენილი ან შემოწმებული საბუთები: გეგმა, ნახაზი, სურათი და სხვ. (საქ. სსრ სამოქ. სამართ. საპროცესო კოდექსი, მ. 186). იხ. აგრეთვე *დათვალიერება.*

**ადგილი** გ ე ო დ ე ზ ი ა შ ი, სივრცის ნაწილი, რ-იც დედამიწის ბუნებრივ, სოციალურ და ეკონომიკურ ელემენტებს მოიცავს. ადგილის გეგმებს ადგენენ ამა თუ იმ მიზნისათვის სათანადო *წვლილადებით,* მაგ., ჰორიზონტული გეგმის შედგენის დროს წვლილადებია დედამიწის ხილულ ზედაპირზე არსებულ ბუნებრივ (მთა, ტყე, ტბა და სხვ.) და ეკონ. (სამრეწველო ნაგებობანი, და ა. შ.) ელემენტთა კონტურები. ტოპოგრ. გეგმაში კონტურების გარდა წვლილადებია რელიეფის ელემენტებიც. ა-ის მარკშაიდერული გეგმის წვლილადები კი — ყველა ის ბუნებრივი და ეკონ. ელემენტი, რ-იც დაკავშირებულია წიაღისეულის დამუშავებასთან.

**ადგილის დედა,** ქართული წარმართული ღვთაება, ამა თუ იმ ადგილის, იქაურ მკვიდრთა და მის სამფლობელოში მოსული უცხო კაცის მფარველი. ვარაუდობენ, რომ ადრე ნაყოფიერების ღვთაებადაც ითვლებოდა. ა. დ-ის კულტი, რ-იც მთელ საქართველოში უნდა ყოფილიყო გავრცელებული, დიდხანს შემოინახა აღმ. საქართველოს მთამ. აქ იგი უმთავრესად ქალების, მონადირეების, ბავშვებისა და მსხვ. რქ. საქონლის მფარველად ითვლებოდა. ქრისტ. რელიგიის ზეგავლენით ა. დ. ღვთისმშობლის კულტს დაუკავშირდა. მთიელები „ადგილის დედა ღვთისმშობლის“ ან „დედა



«ადგილის დედის» სახელით ცნობილი ეკლესია ალგეთის ხეობაში დაბა მანგლისის მახლობლად, თეთრი წყაროს რაიონი.

ღვთისმშობლის“ სახელით მოიხსენიებდნენ. ა. დ-ის სამლოცველო თუ ნიში თითქმის ყოველ სოფელში იყო.

*ლიტ*.: ბ ა რ დ ა ვ ე ლ ი ძ ე  ვ, აღმოსავლეთ საქართველოს მთიანეთის ტრადიციული საზოგადოებრივ-საკულტო ძეგლები, ტ. 1—ფშავი, თბ., 1974; ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი  ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 1, თბ., 1951.

*თ. ოჩიაური.*

**ადგილნაცვალი პირები,** იხ. სტ. *ლტოლვილები და ადგილნაცვალი პირები.*

**ადგილობრივი გადასახადები,** იხ. სტ. *გადასახადები.*

**ადგილობრივი დრო,** დედამიწის ამა თუ იმ პუნქტის დრო. დამოკიდებულია ადგილის გეოგრ. გრძედზე. ერთსა და იმავე მომენტში ა. დ. მით უფრო მეტია, რაც უფრო აღმოსავლეთით მდებარეობს პუნქტი; იგი გრძედის ყოველ 15°-ზე 1 *სთ*-ით მატულობს. ორი პუნქტის ა. დ-ის სხვაობა დროის ერთეულებით გამოხატულ ამ პუნქტების გეოგრ. გრძედთა სხვაობას უტოლდება. მაგ., თბილ. ა. დ. უსწრებს გრინვიჩის ა. დ-ს 2 *სთ* 59 *წთ,* ხოლო ირკუტსკისას ჩამორჩება 3 *სთ* 58 *წთ*. ა. დ-ს განსაზღვრავენ ასტრონ. დაკვირვებათა მეშვეობით და იყენებენ ზოგიერთი ასტრონ. ამოცანის გადასაწყვეტად. ზოგჯერ ადგილის *ზოლურ დროსაც* შეცდომით ა. დ-ს უწოდებენ იხ. აგრეთვე *დრო*

**ადგილობრივი თვითმმართველობა,** იხ სტ. *თვითმმართველობა.*

**ადგილობრივი კომიტეტი** (ა დ გ ი ლ კ ო მ ი), იხ. სტ. *პროფესიული კავშირის საფაბრიკო-საქარხნო, ადგილობრივი კომიტეტი.*

**ადგილობრივი მნიშვნელობის ტყე,** სამიწათმოქმედო ორგანოების მიერ მიწის დამმუშავებელი მოსახლეობის სარგებლობაში გადაცემული (1922—28) ტყეები. ა. მ. ტ. მშრომელ გლეხობას უზრუნველყოფდა მერქნით, სათიბ-საძოვრით და სხვ., ამასთან სახელმწ. ორგანოებს აღარ უხდებოდათ სოფლის მოსახლეობისათვის მერქნის გაცემა. 1922 სრულიად რუსეთის

საბჭოების X ყრილობამ მიიღო გადაწყვეტილება ა. მ. ტ-ის შექმნის შესახებ, რ-ის საფუძველზეც სამიწათმოქმედო ორგანოების მიერ შემუშავებული გეგმის შესაბამისად ერთიანი სახელმწ. ფონდიდან გამოიყო პატარ-პატარა ტყის ნაკვეთები. უფლებრივ მდგომარეობას ამ ტყეებზე განსაზღვრავდა მოკავშირე რესპუბლიკების სატყეო კოდექსი. 1930 ა. მ. ტ. სამეურნეო სარგებლობისა და მმართველობისათვის სოფსაბჭოებს გადაეცა, 1932 კი რ-ნულ და სარაიონთაშორისო სატყეო მეურნეობებში გაერთიანდა. 1939 წყალდამცავი ზონების ტერიტორიაზე განლაგებული ა. მ. ტ. შეუერთეს სახელმწ. მნიშვნელობის ტყეებს. კოლექტივიზაციის პერიოდში გაჩნდა ტყის ახალი კატეგორია — საკოლმეურნეო ტყე. ამასთან დაკავშირებით ა. მ. ტ-მ, როგორც მერქანზე ადგილ. მოთხოვნილების დაკმაყოფილების წყარომ, მნიშვნელობა დაკარგა და 1947 იგი სახელმწ. ტყეებს შეუერთეს.

**ადგილობრივი მრეწველობა** სსრ კავშირში, მშრომელთა დეპუტატების საოლქო, სამხარეო, საქალაქო (რ-ნული) საბჭოების აღმასკომებს, მოკავშირე და ავტონ. რესპ. მინისტრთა საბჭოებს დაქვემდებარებულ სამრეწვ. საწარმოთა ერთობლიობა. ა. მ-ის საწარმოები ძირითადად იყენებენ ადგილ. ნედლეულს, სათბობს, სამრეწვ. ნარჩენებს და აწარმოებენ პროდუქციას, რ-იც აკმაყოფილებს ადგილ. მეურნ. და მოსახლ. მოთხოვნილებას. ა. მ. ამზადებს ფართო მოხმარების ,კულტ.-საყოფაცხოვრებო და სამეურნეო დანიშნულების საგნებს, აწარმოებს ადგილ. სათბობ და საშენ მასალასა და სხვ. ა. მ. მოიცავს მრავალ დარგს: მანქანათმშენებლობასა და ლითონდამუშავებას, საშენ მასალათა წარმოებას, ქიმ., ხე-ტყის, მსუბუქი, კვების მრეწვ. და სხვ.; მრეწვ. მართვის დარგობრივ პრინციპზე გადასვლასა და *სარეწაო კოოპერაციის* ლიკვიდაციასთან დაკავშირებით, მოკავშირე და ავტონ. რესპუბლიკებში 1965 შეიქმნა ა. მ-ის სამინისტროები. დაქვემდებარების ფორმების მიხედვით ა. მ-ის საწარმოები იყოფა რესპ., საოლქო (სამხარეო) და რ-ნული (საქალაქო) დაქვემდებარების საწარმოებად.

ა. მ-ის რ-ნული (საქალაქო) დაქვემდებარების საწარმოების ძირითადი ორგანიზაციული და წარმოებრივი ფორმაა სამრეწვ. კომბინატი, რ-იც სრულ სამეურნეო ანგარიშზეა, ურთიერთობა აქვს ადგილ. ბიუჯეტთან და აერთიანებს მშრომელთა დეპუტატების რ-ნული (საქალაქო) საბჭოს აღმასკომისადმი დაქვემდებარებულ ყველა საწარმოს. ა. მ-ის რესპ. მნიშვნელობის მსხვილი საწარმოები უშუალოდ ექვემდებარებიან რესპ. ადგილ. მრეწვ. სამინისტროს და ურთიერთობა აქვთ რესპ. ბიუჯეტთან. სკკპ და საბჭ. მთავრობა მიზნად ისახავენ მნიშვნელოვნად გადიდდეს ადგილ. მრეწვ. საწარმოებში კულტ.-საყოფაცხოვრებო და საოჯახო დანიშნულების მაღალხარისხოვანი პროდუქციის წარმოება, რაც უზრუნველყოფს ადგილ. მოთხოვნილებების სრულად დაკმაყოფილებას და ხელს შეუწყობს პირად და საოჯახო მეურნეობაში დასაქმებული შრომისუნარიანი მოსახლ. უფრო ფართოდ ჩაბმას საზ. წარმოებაში.

**ადგილობრივი სისტემა** ვარსკვლავებისა, ჩვენს გალაქტიკაში მზის სისტემის მახლობლად განლაგებული ზოგიერთი ტიპის დიდი ნათობის ვარსკვლავისაგან შემდგარი შეჯგუფება. მანძილი მზიდან შეჯგუფების ცენტრამდე დაახლ. 100 *პარსეკი*. ვარაუდობენ, რომ სისტემას აქვს საკუთარი ბრუნვა და მისი კუთხური სიჩქარე 2—3-ჯერ აღემატება გალაქტიკის ბრუნვის სიჩქარეს. სინათლის ვარსკვლავთშორისი შთანთქმის თვალსაზრისით ა. ს. დაწვრილებით გამოიკვლიეს აბასთუმნის ასტროფიზ. ობსერვატორიაში მ. ვაშაკიძემ, ჯ. ხავთასმა, ე. ხარაძემ, ა. ჭუაძემ (იხ. აგრეთვე *გალაქტიკა*).

**ადგილობრივი ჯიში** სასოფლო-სამეურნეო კულტურისა, „ხალხური სელექციით“ შექმნილი, უკეთესი სამეურნეო ან სხვა სასარგებლო თვისებების გამო საგანგებოდ დაცული ან შემონახული მცენარეები. ა. ჯ. ბიოლოგიურად კარგად არის შეგუებული თავისი ჩამოყალიბებისა და გავრცელების ზონის ბუნებრივ პირობებს და მყარი მოსავლიანობით ხასიათდება, მაგრამ თანდათან ადგილს უთმობს უხვმოსავლიან სელექციურ ჯიშებს. საქართვ. გამოირჩევა ვაზის, ხილ-ბოსტნეულის ა. ჯ-ებისა და მინდვრის კულტურების მრავალფეროვნებით, რაც იმაზე მეტყველებს, რომ „ხალხური სელექცია‘ ჩვენში ოდითვე მაღალ დონეზე მდგარა. ქართ. მევენახეობა ძირითადად ადგილ. ჯიშებზეა დაფუძნებული (რქაწითელი, საფერავი, ჩინური, ცოლიკაური და სხვ.). ქართ. ხორბლის ა. ჯ-ის მდიდარი ასორტიმენტი, როგორც სასელექციო მასალა, მსოფლიო მნიშვნელობისაა (მახა, დოლის პური, ზანდური, დიკა და სხვ.). დას. საქართველოში სიმინდის ა. ჯ-ის ნახევარკბილა ფორმები დღემდე შეუცვლელია.

**ადგილობრივი ჯიში** სასოფლო სამეურნეო ცხოველისა, რომელიმე ქვეყნის ან კუთხის ადგილობრივი წარმოშობის ხალასად მოშენებული სას.-სამ. ცხოველი, რ-საც სხვა ჯიშს არ უჯვარებენ. კარგად არის შეგუებული ადგილ. ჰავასა და სამეურნეო პირობებს და გამოირჩევა ზოგიერთი თავისებურებით. საქართველოში ა. ჯ-იდან აღსანიშნავია იმერული ცხვარი, თუშური ცხვარი, თუშური ცხენი, ხევსურული ძროხა, კახური ღორი, მთის რუხი ქართ. ფუტკარი, მეგრული ძროხა, მეგრული თხა.

**ადგილობრივი ჰაერსაწინაღო თავდაცვა,** იხ *სამოქალაქო თავდაცვა*.

**ადგილსამყოფელი** ბიოლოგიაში, მცენარის ან ცხოველის ამა თუ იმ კონკრეტული ინდივიდის ან სახეობის საცხოვრებელი გარემო, სადაც მათი არსებობისათვის ყველა აუცილებელი პირობაა შექმნილი. ტერმინ „ა“-ს ფართოდ იყენებენ ეკოლოგიაში. არჩევენ: 1. ინდივიდის ა-ს (მოცემული ინდივიდის საცხოვრებელი ადგილი, რ-იც მისი არსებობისათვის აუცილებელი პირობებით ხასიათდება) და 2. სახეობის ა-ს (მოცემული სახეობის ინდივიდების ყველა საცხოვრებელი ადგილის ერთობლიობა საჭირო საარსებო პირობებით). ინდივიდის ა. უნდა განვასხვაოთ მისი ადგილმდებარეობისაგან, ე. ი. გეოგრაფიული პუნქტისაგან, სადაც ეს ინდივიდია ნაპოვნი. მცენარეებისა და ცხოველების ნაწილი ეგუება მეტ-ნაკლებად განსხვავებულ რამდენიმე ა-ს; ესენი არიან ე. წ. ევრიტოპული ორგანიზმები (სახეობები და სხვ.), ანუ *ევრიბიონტები* (მაგ., მცენარეებიდან — იელი, ჩვეულებრივი ფიჭვი და სხვ., ცხოველებიდან — ყორანი და სხვ.). ორგანიზმებს, რ-ებიც ეგუებიან თითქმის ყოველგვარ ა-ს უწოდებენ *უბიკვისტებს* (მაგ., სარეველა მცენარეების დიდი ნაწილი — ჭინჭარი, ლენცოფა და სხვ., ცხოველებიდან — მგელი და სხვ.). ნაწილი ორგანიზმებისა, პირიქით, შეგუებულია მხოლოდ ერთნაირ ა-ს, მათ ეწოდებათ სტენოტოპური ორგანიზმები ანუ *სტენობიონტები* (მაგ., მცენარეებიდან — მეგრული არყი, რ-იც იზრდება მხოლოდ კირქვაზე და სხვ., ცხოველებიდან — მთის მდინარეების ბინადარი კალმახი და სხვ.). სპეციფიკურ ბუნებრივ პირობებთან დაკავშირებული ცალკეული ინდივიდები შეადგენენ *ეკოტიპს*. ა-ს განსაზღვრავს შემდეგი ეკოლოგიური ფაქტორები: 1. არაორგან. ანუ *აბიოტური ფაქტორები,* რ-თა კომპლექსი შეადგენს ეკოტოპს („მკვდარ გარემოს“); 2. *ბიოტური ფაქტორები,* რ-ებიც ქმნიან ა-ის ორგ. ნაწილს („ცოცხალ გარემოს“); 3. დროის ფაქტორი, დრო, რ-იც მოუნდა აღნიშნული ფაქტორების ჩამოყალიბებას; 4. *ანთროპოგენური ფაქტორები*. ეკოტოპისა და ბიოტური ფაქტორების ერთობლიობას ეწოდება *ბიოტოპი,* რაც ხშირად ა-ის სინონიმად იხმარება. ყველა ფაქტორი ურთიერთკავშირშია და რომელიმე მათგანის ცვლილება იწვევს სხვა ფაქტორის ცვლილებას. ცხოველთა ეკოლოგიაში ასხვავებენ აგრეთვე *სტაციას* (ა-ის ნაწილს). ცხოველები, როგორც მოძრავი ორგანიზმები, ხშირად დაკავშირებული არიან რამდენიმე ა-თან, სადაც ხდება მათი გამრავლება, კვება და სხვ. მაგ., რუხი ყანჩა ბუდობს ხეებზე, საკვებს კი ტბებსა და ჭაობებში პოულობს.

**ადეიგვარა,** სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (ყულანურხვის სოფსაბჭო), მდ. დახვარის ნაპირზე. ზ. დ. 130 *მ,* შავი ზღვიდან 9 *კმ,* გუდაუთიდან 10 *კმ*. 4 მარტის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა სოფ. ყულანურხვაში (3 *კმ*).

**ადეკვატური** (ლათ. adaequatus — შეთანხმებული, შესაბამისი), შესაბამისი, შესატყვისი, იგივეობრივი. *შემეცნების თეორიაში* ცოდნის ადეკვატურობა გულისხმობს ცოდნის, ჭეშმარიტების შესაბამისობას სინამდვილესთან. ა. ცოდნა იგივეა, რაც ჭეშმარიტი ცოდნა, *ჭეშმარიტება*.

**ადეკვატური გამღიზიანებელი,** ჩვეულებრივი ფიზიოლ. გამღიზიანებელი. იწვევს რეცეპტორის შერჩევით გაღიზიანებას, რ-ის აღქმას ეს რეცეპტორი სპეციალურად არის შეგუებული. მაგ., თვალის ა. გ-ა სინათლე, ყურისა — ბგერა, კანის რეცეპტორებისა — შეხება, სითბო, სიცივე, წნევა, სისხლძარღვებისა — სისხლის ქიმ. შედგენილობა და წნევა.

**ადეკვატურობა სოციალური,** იხ. სტ. *სოციალური ადაპტაცია*.

**ადელაიდა** (Adelaide), ქალაქი ავსტრალიის კავშირში, მაუნტ-ლოფტის ქედის ძირში, სამხრ. ავსტრალიის შტატის ადმ. ცენტრი. 825,4 ათ. მცხ. (გარეუბნებიანად, 1970, შეფასება). ნავსადგური სენტ-ვინსენტის ყურის ნაპირზე. ქვეყნის ერთ-ერთი სწრაფად მზარდი ქალაქი; მნიშვნელოვანი სამრეწვ. ცენტრი. განვითარებულია კვების (შაქრის, საკონსერვო, ღვინის ქ-ნები), მსუბუქი (საფეიქრო, სამკერვალო, ფეხსაცმლის ფ-კები), ქიმ. მრეწვ., ელექტროტექნიკა, ელექტრონიკა, ზუსტი მექანიკა, მანქანათმშენებლობა, გემთმშენებლობა, ნავთობგადამუშავება.

ა-ში არის უნ-ტი (1874), 2 მუზეუმი (სამხატვრო და საბუნებისმეტყველო-ისტორიული), კონსერვატორია, სურათების გალერეა. ქალაქი დააარსა 1836 ინგლ. მეფე უილიამ IV-მ და თავისი მეუღლის სახელი უწოდა.

**ადელის მიწა** (Terre Adélie), ანტარქტიდის ტერიტორიის ნაწილი. დაახლ. ა. გ. 136° და 142° შორის, ეკვრის ინდოეთის ოკ. დაფარულია 2000—2500 *მ* სისქის ყინულით. ჰავა მკაცრია, ხშირად იცის შტორმი. აღმოაჩინა 1840 საფრ. ექსპედიციამ, რ-საც ჟ. დიუმონ-დიურვილი ხელმძღვანელობდა; ა. მ. დაერქვა მისი მეუღლის პატივსაცემად. 1956-იდან აქ მუშაობს საფრ. ანტარქტ. სადგური დიუმონ-დიურვილი.

**ადელუნგი** თედორე პავლეს ძე (1768—1843), რუსი ისტორიკოსი, ენათმეცნიერი, ბიბლიოგრაფი. პეტერბ. მეცნ. აკად. წ.-კორ. (1809). წარმოშობით გერმანელი. 1794-იდან ცხოვრობდა რუსეთში. მონაწილეობდა რუმიანცევის მუზეუმის შექმნაში. მისი მთავარი ნაშრომი „1700 წ-მდე



ი. ქ. ადელუნგი.

რუსეთში ნამყოფ მოგზაურთა და მათ თხზულებათა კრიტიკულ-ლიტერატურული მიმოხილვა" (რუს. თარგმანი, ტ. 1–2, 1864) მრავალ ცნობას შეიცავს იმ მოგზაურთა შესახებაც, რ-ებიც კავკასიაში ყოფილან. ა. შტორხის თანაავტორობით გამოსცა „რუსეთის ლიტერატურის სისტემატური მიმოხილვა ხუთი წლის მანძილზე — 1801 წლიდან 1806 წ-მდე" (ნაწ. 1–2, 1810–11). მასვე ეკუთვნის სანსკრ. ენის ბიბლიოგრაფია, რ-მაც საყოველთაო აღიარება მოიპოვა.

**ადელუნგი** (Adelung) იოჰან კრისტოფ (8. VIII 1732, ჰალე, — 10. IX. 1806, დრეზდენი), გერმანელი გრამატიკოსი და ლექსიკოგრაფი. სახელი გაითქვა შრომებით „გერმანული ენის დაწვრილებითი სახელმძღვანელო" (ტ. 1–2, 1782) და „ზემოგერმანული დიალექტის სრული გრამატიკულ-კრიტიკული ლექსიკონი" (ტ. 1–5, 1774–86). ი. ს. ფატერთან ერთად შეადგინა ოთხტომიანი კრებ. „მითრიდატე ანუ საზოგადო ენათმცოდნეობა...", სადაც ენობრივ ნიმუშად წარმოდგენილია „მამაო ჩვენო" მსოფლიოს 500 ენასა და კილოკავზე. „მითრიდატეს" პირველ ტომში ცნობები ქართ. ენის შესახებ (ტექსტის ნიმუში, ფონეტიკა, გრამატიკა, ლექსიკა, დიალექტები), ავტორს უსარგებლია მ. *მაჯოს* „ქართული ენის გრამატიკით" (რომი, 1670) ამ წყაროდან მომდინარე მრავალი უზუსტობის მიუხედავად, ქართ. ენის ზოგიერთი თავისებურება (მაგ., სიტყვაში თანხმოვანთა თავმოყრა, სიტყვათცვლილებაში სუფიქსაციის უპირატესობა პრეფიქსაციასთან შედარებით და მისთ) გამოვლენილია დიდი ლინგვისტური ალღოთი.

*თხზ.*: Mithridates oder allgemeine Sprachenkunde mit dem «Vater Unser» als Sprachprobe in beinahe funfhundert Sprachen und Mundarten, Bd. 1–4, B., 1806–17.

*ლიტ.*: რ ე ვ ი შ ვ ი ლ ი შ., ქართული ლიტერატურის გერმანელი მკვლევარები, «ცისკარი», 1969, № 5; Ц а г а р е л и А., О грамматической литературе грузинского языка, СПб., 1873.

**ადელხანოვის ტყავის ქარხანა,** ტყავ-ფეხსაცმლის საწარმო რევოლუციამდელ თბილისში. 1875 გახსნა კაპიტალისტმა გ. ადელხანოვმა. 1886-იდან ქ-ნაში ძირითადი საწარმოო პროცესები მექანიზებული იყო, იყენებდნენ ელექტროენერგიას. 1900 საწარმოში დასაქმებული იყო 215 მუშა. ქ-ნა ადგილ. ნედლეულს ამუშავებდა და ტყავის ნაწარმით ამარაგებდა კავკ. ჯარების საინტენდანტოს. ტყავის ნაწილს იყენებდნენ ამავე ქ-ნის ფეხსაცმლის წარმოებაში, ხოლო დანარჩენს ასაღებდნენ მთელს კავკ. და იმიერკასპიის მხარეში. ა. ტ. ქ-ის პროდუქციის საერთო ღირებულება 1886 შეადგენდა 652 ათ. მან., 1900 წ. — 750 ათ. მან-ზე მეტს. 90-იან წწ. გ. ადელხანოვმა დააარსა სააქციო საზ-ბა (წესდება დამტკიცდა 1896, საქმიანობას შეუდგა 1897), რ-შიც გაერთიანდა მისი ტყავ-ფეხსაცმლისა და ქეჩის ყველა საწარმო.

*ლიტ.*: გ უ გ უ შ ვ ი ლ ი პ., კაპიტალიზმის წარმოშობა და განვითარება საქართველოსა და ამიერკავკასიაში, თბ., 1941, გვ. 383–385; რ ო დ ო ნ ა ი ა ნ., თბილისის მრეწველობა მე-19 ს. II ნახევარში, თბ., 1961, გვ. 8–9; ხ ო შ ტ ა რ ი ა ე., მრეწველობის განვითარება და მუშათა კლასის ჩამოყალიბება XIX საუკუნის საქართველოში, თბ., 1966, გვ. 196–198

**ადენაუერი** (Adenauer) კონრად (5. I. 1876, კელნი, — 19. IV. 1967, რენდორფი, ბონის მახლობლად), გერმანიის ფედერაციული რესპუბლიკის სახელმწ. მოღვაწე. განათლებით იურისტი. 1917–33 კელნის ობერბურგომისტრი, 1920–32 პრუსიის სახელმწ. საბჭოს თავ-რე, კათოლ. პარტია „ცენტრის" ერთ-ერთი ლიდერი. ქრისტ.-დემოკრ. კავშირის პარტიის ერთ-ერთი დამაარსებელი და მისი თავ-რე 1949-იდან. აქტიურად მონაწილეობდა გერმ. სეპარატიული სახელმწიფოს (გფრ) ჩამოყალიბებასა და მისი კონსტ. შემუშავებაში. ა. მჭიდროდ იყო დაკავშირებული გერმ. და უცხოეთის მონოპოლიებთან 1949–63 იყო ფედერალური კანცლერი, ერთდროულად 1951–55 საგარეო საქმეთა მინისტრი. 1955 ეწვია სსრ კავშირს. ამ ვიზიტს მოჰყვა დიპლ. ურთიერთობის დამყარება სსრკ-სა და გფრ-ს შორის. ა-ის მთავრობამ ხელი მოაწერა *პარიზის შეთანხმებას* (1954). ამ მთავრობის პოლიტიკამ ხელი შეუწყო მილიტარიზმისა და რევანშიზმის აღორძინებას გფრ-ში. ა-ის ინიციატივით აიკრძალა გერმანიის კომუნისტური პარტიის (1956) და სხვა პროგრ. ორგანიზაციების საქმიანობა. ა-ის მთავრობა ესწრაფოდა II მსოფლიო ომის შემდგომ ევროპაში დადგენილი საზღვრების გადასინჯვას, ერთიანი იმპერიალ. გერმ. სახელმწიფოს აღდგენას 1937 საზღვრებში. აშშ-ის რეაქციულ წრეებთან ერთად მომხრე იყო „ძალის პოლიტიკის" გატარებისა სსრკ-სა და სოციალ. სახელმწიფოების მიმართ. მისი თაოსნობით 1958 ბუნდესტაგმა მიიღო გადაწყვეტილება, რ-იც გფრ-ის მთავრობას ანიჭებს უფლებას აღჭურვოს ბუნდესვერი ატომური და რაკეტული იარაღით.

**ადენი,** იემენის სახ.-დემოკრ. რესპუბლიკის დედაქალაქი. დაახლ. 250 ათ. მცხ. (1973). საერთაშ. მნიშვნელობის სატრანზიტო ნავსადგური არაბეთის ზღვის სანაპიროზე, ადენის ყურეში (ბაბ-ელ-მანდების სრუტის მახლობლად). ა-ში არის დიდი ნავთობგადასამუშ ქ-ნა (წელიწადში დახლ 8 მლნ ტ), რ-იც ძირითადად სპარსეთის ყურის ქვეყნების ნავთობის ბაზაზე მუშაობს; გემთშემკეთებელი, საფეიქრო და საკონსერვო ქ-ნები, მარილის სარეწი ვაჭრობენ ძირითადად ნავთობით და ნავთობპროდუქტებით. სას.-სამ. პროდუქციით (მარცვლეული, თამბაქო, ბამბა, ტყავი) და თევზით. საერთაშ. მნიშვნელობის აეროპორტი.

ძვ. ბერძენი და რომაელი გეოგრაფები ა-ს უწოდებდნენ ა დ ა ნ ს ან ა ს ა ნ ს. ძვ. წ. 24 ა რომაელებმა დაიპყრეს, 1513 მისი აღება პორტუგალიელებმა სცადეს, 1538 თურქებმა ჩაიგდეს ხელში, საუკუნის შემდეგ თურქები იემენელმა არაბებმა განდევნეს. 1728 ლაჰაჯის სულთანი აუჯანყდა იემენის იმამს, აიღო ა. და შეუერთა თავის სასულთნოს 1839 ა-ში ინგლისი შეიჭრა და თავის სამხ.-საზღვ. ბაზად აქცია. განსაკუთრებული მნიშვნელობა მიენიჭა ა-ს *სუეცის არხის* გაყვანის (1869) შემდეგ. ინგლისი ა-ის მეშვეობით ცდილობდა თავისი გავლენის შენარჩუნებას არაბეთისა და წითელი ზღვების რ-ნში 1947, 1954, 1956–61 ა-ში იმართებოდა სახალხო დემონსტრაციები ინგლისის წინააღმდეგ. 1963 ა. შეუერთდა სამხრ. არაბეთის ფედერაციას. 1967 წ. 30 ნოემბ. ეროვნ.-განმათ რევ. გაიმარჯვა. ინგლისის ჯარებმა დატოვეს ქალაქი. ა. შევიდა სამხრ. იემენის სახ. რესპუბლიკის (ამჟამად იემენის სახ.-დემოკრ. რესპუბლიკა) შემადგენლობაში.

**ადენი,** ინგლისის კოლონიური სამფლობელო 1839–1967, რ-ის შემადგენლობაში შედიოდა ადენის სამეფო კოლონია ქალაქ ადენით, ფერიმისა და კურია-მურიის კ-ებითურთ, ადენის დას. და აღმ. პროტექტორატები და კ. ქამარანი. ინგლ. კოლონ ბატონობა ა-ში დაიწყო 1839 ქ. ადენის დაპყრობით, დანარჩენ ტერიტორიაზე ინგლისი საბოლოოდ გაბატონდა XX ს. 30-იან წლებში. 1937 აპრილამდე ა. ემორჩილებოდა ინდოეთის ინგლ. ხელისუფალთ, 1937 აპრილიდან — უშუალოდ დიდი ბრიტანეთის მთავრობას. 1959 დამდეგს, ა-ის სახ.-განმათ. ბრძოლის აღმავლობის პერიოდში, ინგლისელებმა თავისი ბატონობის განსამტკიცებლად ა-ის ტერიტ. ნაწილზე შექმნეს სამხრ. არაბეთის ფედერაცია. 1967 წ. 30 ნოემბერს ეროვნ.-განმათ. რევ. გამარჯვების შემდეგ ა-ის ტერიტორიაზე შეიქმნა სამხრეთ იემენის სახალხო რესპუბლიკა (ამჟამად *იემენის სახალხო-დემოკრატიული რესპუბლიკა*).

**ადენილატკინაზა,** ფერმენტი, ცნობილია მიოკინაზის სახელწოდებით. მონაწილეობს ადენოზინტრიფოსფორის მჟავას (ატფ) აღდგენის რეაქციაში. განეკუთვნება ფოსფოტრანსფერაზებს.

**ადენილის მჟავა,** ა დ ე ნ ო ზ ი ნ მ ო ნ ო ფ ო ს ფ ო რ ი ს მ ჟ ა ვ ა (ა მ ფ), იხ. სტ. *ადენოზინფოსფორის მჟავები.*

**ადენინი,** 6-ა მ ი ნ ო პ უ რ ი ნ ი, ორგ. ნაერთი, განეკუთვნება *პურინის ფუძეებს*. მოლ. მ. 135,14. უფერო კრისტალებია. მჟავებსა და ტუტეებში კარგად იხსნება, წყალში — ცუდად. გვხვდება ყველა ცოცხალ უჯრედში. *გუანინთან, ციტოზინსა* და *თიმინთან* (ან *ურაცილთან*) ერთად შედის *ნუკლეინის მჟავების* (დნმ ან რნმ) შედგენილობაში. ა-ს შეიცავს აგრეთვე *ადენოზინი, ადენოზინფოსფორის მჟავები* და ზოგი *კოფერმენტი.*




ადენინი.

**ადენის ყურე,** არაბეთის ზღვის ყურე არაბეთისა და სომალის ნ.-კ-ებს შორის. სიღრმე 3680 *მ*-მდე. ბაბ-ელ-მანდების სრუტით წითელ ზღვას უერთდება. მოქცევა ნახევარდღეღამურია, სიმაღლე 2,9 *მ*. მთავარი ნავსადგურია *ადენი.*

**ადენოვირუსები** (ბერძნ. adēn — ჯირკვალი და *ვირუსი*), ვირუსების დიდი ჯგუფი. აღმოჩენილია ადამიანის ადენოიდებისა და ნუშურების უჯრედებში, სადაც ა. ხშირად უმოქმედო (ლატენტურ) მდგომარეობაშია. იწვევს სასუნთქი გზების მწვავე კატარს, კონიუნქტივიტს, ენტეროკოლიტს, ატიპურ პნევმონიასა და სხვ. დაავადებებს ცნობილია ადამიანის ა-ის 30-ზე მეტი ტიპი აღწერილია მაიმუნის, ხარ-ძროხის, თაგვისა და ფრინველის ა.; ადენოვირუსის ზომაა 70–90 *მმკ*, შედგება გარეთა ცილოვანი გარსისა და *ვირიონის* ცენტრში მოთავსებული *დეზოქსირიბონუკლეინის მჟავასაგან*. ა. კარგად უძლებენ დაბალ ტემპ-რას და ანტიბიოტიკების მოქმედებას. მათი მაავადებელი თვისებები ქრება ულტრაიისფერი სხივების გავლენით.

**ადენოზინი,** $C_{10}H_{13}N_5O_4$, ერთ-ერთი ნუკლეოზიდი. შედგება *ადენინისა* და *რიბოზისაგან*. მოლ. მ. 267,1. უფერო კრისტალებია. იხსნება წყალში. ორგანიზმში ძირითადად შედის ზოგი კოფერმენტის, აგრეთვე *ადენოზინფოსფორის მჟავებისა* და *ნუკლეინის მჟავების* შედგენილობაში. ა-ის შეყვანა ორგანიზმში იწვევს გულის კუნთის მუშაობის გაძლიერებას და გლუვი კუნთის მოდუნებას.







ადენოზინი.

**ადენოზინტრიფოსფატაზები,** ფერმენტების ჯგუფი, რ-იც ხელს უწყობს ადენოზინტრიფოსფორის მჟავასაგან ფოსფორმჟავას ერთი ან ორი ნაშთის გამოცალკევებას. გამოყოფილ ენერგიას ორგანიზმი იყენებს სასიცოცხლო პროცესებისათვის.

**ადენოზინტრიფოსფორის მჟავა** (ატფ), იხ *ადენოზინფოსფორის მჟავები.*

**ადენოზინფოსფორის მჟავები,** *ნუკლეოტიდები,* ადენოზინის მონო-, დი- და ტრიფოსფორის ეთერები, რ-თა შედგენილობაში შედის *ადენინი,* ნახშირწყალი *რიბოზა* და ფოსფორმჟავას ერთი (ამფ), ორი (ადფ) ან სამი (ატფ) ნაშთი. მნიშვნელოვან როლს ასრულებს ყოველი უჯრედის ენერგიისა და ნივთიერებათა ცვლაში. ადფ-სა და ატფ-ში ქიმ. ენერგიის დიდი მარაგია, რის გამოც მათ *მაკროერგულ ნაერთებს* უწოდებენ. ფოსფორმჟავას ნაშთის დაკარგვისას თავისუფლდება ენერგია, რ-იც ხმარდება უჯრედში მიმდინარე სასიცოცხლო პროცესების შესრულებას, უპირველეს ყოვლი-

სა — ცილების ბიოსინთეზს (იხ. *ბიოენერგეტიკა*).

ადენოზინმონოფოსფორის მჟავა (ამფ, ადენილის მჟავა) შეიცავს ფოსფორმჟავას ერთ ნაშთს. მოლ. მ. 347,23. ამფ-ს გარდა ატფ იმ კოფერმენტების (ნიკოტინ-ადენილდინუკ-




ლეოტიდი — ნად და ფლავინ-ადენილდინუკლეოტიდი — ფად) კომპონენტია, რ-ებიც მონაწილეობენ ჟანგვა-აღდგენითს რეაქციებში. გარდა ამისა, ამფ კოენზიმ A-ს შემადგენელი ნაწილია. ადენოზინდიფოსფორის მჟავა (ადფ) შეიცავს ფოსფორმჟავას ორ ნაშთს. მოლ. მ. 427,22. მიიღება ატფ-იდან ფოსფორმჟავას ერთი ნაშთის დაკარგვისას. მნიშვნელოვან როლს ასრულებს *ჟანგვით ფოსფორილირებასა* და ენერგეტ. ცვლაში. ადენოზინტრიფოსფორის მჟავა (ატფ) შეიცავს ფოსფორმჟავას სამ ნაშთს. მოლ. მ. 507,21. სუბსტრატია ნუკლეინის მჟავების ბიოსინთეზისათვის. *ადენოზინტრიფოსფატაზების* მოქმედებით ატფ კარგავს ფოსფორმჟავას ერთ ან ორ მოლეკულას; წარმოიქმნება ადენოზინდიფოსფორის — ადფ ან ადენოზინმონოფოსფორის — ამფ მჟავები და თავისუფლდება ენერგიის დიდი რაოდენობა. ეს ენერგია გამოიყენება კუნთის შეკუმშვის, ჯირკვლების სეკრეციის, ცილებისა და სხვა ნაერთების ბიოსინთეზისათვის. ატფ უჯრედის ფუნქციური მოქმედებისათვის საჭირო ენერგიის მთავარი წყაროა. უჯრედი მას დიდი რაოდენობით მოითხოვს. მიტომ განუწყვეტლივ ხდება მისი ხელახალი სინთეზი, ძირითადად ნახშირწყლების დაშლის დროს მიღებული ენერგიის ხარჯზე. ამით აიხსნება ის, რომ უჯრედში ატფ-ის რაოდენობა არ იცვლება. ჟანგვითი ფოსფორილირება — ქიმ. ენერგიის გამოყენება ატფ-ის სინთეზისათვის — მიმდინარეობს *მიტოქონდრიებში*. ა. მ-ის შესწავლის ერთ-ერთ უკანასკნელ მიღწევად უნდა ჩაითვალოს ციკლური ადენილის მჟავას აღმოჩენა, რ-იც მიიღება ატფ-ზე ფერმენტ ციკლაზის კატალიზური მოქმედებით ციკლური ადენილის მჟავა ააქტივებს იმ ფერმენტების მოქმედებას, რ-ებიც მონაწილეობენ უჯრედის ენერგეტ. ცვლაში. ატფ-ის დინატრიუმისა და მონოკალციუმის მარილების ხსნარს იყენებენ კუნთების დისტროფიის, გულისა და პერიფერიული სისხლძარღვების სპაზმის სამკურნალოდ. ახლად გადატანილი გულის კუნთის ინფარქტისა და ფილტვების ანთებითი ხასიათის დაავადებათა დროს მისი გამოყენება არ შეიძლება.

**ადენოიდები** (ბერძნ. adēn — ჯირკვალი და eidos — სახე), ადენოიდური განაზარდები, ცხვირ-ხახის ლიმფოიდური ქსოვილის (ხახის ნუშურა) პათოლ. ზრდა. უმეტესად ავადდებიან 4—10 წლამდე ასაკის ბავშვები. ავადმყოფებს ცხვირით სუნთქვა უჭირთ და პირი მუდამ ღია აქვთ, რაც ა-ის ძირითადი სიმპტომია. ახასიათებს აგრეთვე ქრონ სურდო, დუდღუნა ხმა, კბილების არასწორი განვითარება, მოუსვენარი ძილი, ყურადღების და მეხსიერების დაქვეითება, ზოგჯერ სიყრუე და სხვ. მკურნალობა ქირურგიულია. ა-ის ამოკვეთის შემდეგ ცხვირით სუნთქვის სრული აღდგენისათვის სასარგებლოა სუნთქვითი ვარჯიში (ექიმის მითითებით). *ა. ხელაშვილი.*

**ადენოკარცინომა** (ბერძნ. adēn — ჯირკვალი და karkinos — კიბო), ჯირკვლოვანი კიბო, ჯირკვლოვანი ეპითელიუმიდან განვითარებული ავთვისებიანი სიმსივნე. ვითარდება ყველა ჯირკვლოვან ორგანოში (კუჭი, ნაწლავები, საკვერცხეები და სხვ). აჩენს *მეტასტაზებს*. იხ. *კიბო*. *უ. გაბუნია.*

**ადენომა** (ბერძნ. adēn — ჯირკვალი და oma — სიმსივნე), მომრგვალო ფორმის, პარკში გახვეული კეთილთვისებიანი სიმსივნე. ვითარდება ჯირკვლოვან ორგანოებში (სარძევე ჯირკვალი, წინამდებარე ჯირკვალი, ღვიძლი, კუჭი, ფარისებრი ჯირკვალი, ჰიპოფიზი და სხვ.). ზოგჯერ დასაბამს აძლევს ავთვისებიან სიმსივნეს, ამიტომ აუცილებელია ა-ის დროული ამოკვეთა. იხ. *სიმსივნეები*. *უ. გაბუნია.*

**ადენომატოზი ფილტვისა,** ცხოველის ქრონ. დაავადება, რ-საც ახასიათებს სიმსივნისებრი წანაზარდები ფილტვის ქსოვილში, გავრცელებულია მსოფლიოს თითქმის ყველა ქვეყანაში. ავადდება ძროხა, ცხვარი, ცხენი, ძაღლი, თაგვი, კალმახი. ვარაუდობენ, რომ დაავადებას იწვევს განსაკუთრებული ვირუსი. სას.-სამ. ცხოველთა ფილტვის ადენომატოზი გარეგანი ნიშნებით ემსგავსება ფილტვის ანთებას (ხველა, ქოშინი და სხვ.). დიაგნოზს ადგენენ მაკრო- და მიკროსკოპული გამოკვლევის საფუძველზე. მკურნალობა და პროფილაქტიკა დაუმუშავებელია. ადამიანის დასენიანება ცხოველისაგან რეგისტრირებული არ არის.

**ადეპტი** (ლათ. adeptus — მიღწეული), 1. ამა თუ იმ მოძღვრების, სექტის საიდუმლოებას განდობილი. 2. რომელიმე მოძღვრების, იდეის თავგამოდებული დამცველი.

**ადერკი,** ლეონტი მროველის მიხედვით, ქართლის მეათე მეფე; „მოქცევაჲ ქართლისაჲ" მოიხსენიებს როგორც ქართლის XI მეფე როკს, რ-ის მეფობის შემდგომ ქართლი ორ სამეფოდ გაიყო (იხ. *ორმეფობა ქართლში*). ვახუშტის ქრონოლოგიით, ა. ძვ. წ. 30 დაიბადა, მეფობდა ახ. წ. 1—57. გ. მელიქიშვილი ა-ს ქართლის მეფე *მითრიდატე* I-თან აიგივებს. ს. კაკაბაძე ა-ის მეფობას ძვ. წ. II ს. I მეოთხედში ვარაუდობს.

*ლიტ.*: ძველი ქართული აგიოგრაფიული ლიტერატურის ძეგლები, წგნ. 1, ილ. აბულაძის რედ., თბ., 1963; Меликишвили Г. А., К истории древней Грузии, Тб., 1959. *გ. მამულია.*

**ადვაიტა,** იხ. *ვედანტა*.

**ადვენტისტები** (ლათ. adventus — მოსვლა), ქრისტ. პროტესტანტული სექტა, რ-იც დააარსა ამერიკელმა ბაპტისტმქადაგებელმა უ. მილერმა (1782—1849) XIX ს. 30-იან წწ-ში. ადვენტიზმი ემყარება ბიბლიას და ქრისტ. დოგმატიკას, ბევრი წეს-ჩვეულება გადმოღებული აქვს *ბაპტისტებისაგან*, საფუძვლად უძევს რწმენა ქრისტეს „მეორედ მოსვლის" შესახებ. ა-ს სწამთ, რომ „ღვთის ათასწლიანი მეუფების" შემდეგ განკითხვის დღეს მიცვალებულნი მკვდრეთით აღდგებიან, მართალნი საუკუნო ცხონებას მიიღებენ, ცოდვილნი საბოლოოდ ძოისპობიან (ა-ს არ სწამთ ჯოჯოხეთის მუდმივი სატანჯველი). ა-ის მოძღვრება გავრცელდა უმთავრესად ამერიკის წვრილბურჟ. ფენებში, აგრეთვე გერმანიაში, რუსეთში, ეთიოპიასა და სხვა ქვეყნებში. ადვენტიზმის მიმდინარეობათაგან ყველაზე მრავალრიცხოვანია „მეშვიდე დღის ა-ის" სექტა, რ-იც დააარსა 1863 ამერიკელმა ელენე უაიტმა (1827—1915). მისი მიმდევრები კვირა დღის ნაცვლად შაბათს უქმობენ. უარყოფენ ალკოჰოლიან სასმელებს, ყავას, ჩაის, პილპილს, ღორის ხორცს, თამბაქოს და ა. შ., ჰყავთ ამორჩეული პრესვიტერები და ხელდასხმული მქადაგებლები, მათი მთავარი ცენტრი — „მეშვიდე დღის ა-ის" გენ. კონფერენცია ვაშინგტონშია და ქრისტ. ეკლესიათა მსოფლიო საბჭოში შედის (იხ. *ოიკუმენური მოძრაობა*).

რუსეთში ა-ის მოძრაობა გავრცელდა XIX ს. დამლევს გერმ. კოლონისტებში, სამხრ. გუბერნიების გლეხობაში და წვრილბურჟ. ფენებში. ა. მტრულად იყვნენ განწყობილნი დიდი ოქტ. სოციალ. რევოლუციისადმი. სამოქალაქო ომისა და უცხოეთის ინტერვენციის დროს უარს აცხადებდნენ წითელ არმიაში სამსახურზე. 1966 მსოფლიოში 1,6 მლნ-ზე მეტი „მეშვიდე დღის ადვენტისტი" იყო, სსრკ-ში — 21 ათ-მდე. „მეშვიდე დღის ა-ს" გამოეყვნენ ადვენტისტ-რეფორმისტები და „მეშვიდე დღის ქრისტიანები."

*ლიტ.*: Белов А. В., Адвентизм, М., 1968; Клибанов А. И., История религиозного сектантства в России (60-е гг. XIX в. — 1917), М., 1965.

**ადვენტიური ემბრიონია** (ლათ. adventicius — გარეგანი), მცენარის ჩანასახის ფორმირება თესლკვირტის სომატური (და არა სასქესო) უჯრედებიდან. ამ დროს ხშირად ვითარდება რამდენიმე (20-მდე) ჩანასახი (*პოლიემბრიონია*). ა. ე. *აპომიქსისის* ერთ-ერთი ტიპია. ახასიათებს მანდარინს, ლიმონს, ფორთოხალს და სხვ. ციტრუსებს

**ადვენტიური ორგანიზმები,** მცენარეები და ცხოველები, რ-ებიც მათი ბუნებრივი ადგილსამყოფელიდან ადამიანმა უნებლიეთ ამა თუ იმ მხარეში გაიტანა ან გაიყვანა. ა. ო. სხვადასხვა გზით ვრცელდება: სათესლე ან სარგავი მასალის, სავაჭრო საქონლის, ბარგის, წარმოების პროდუქტების გადატანა-ტრანსპორტირებით და სხვ.; ადვენტიურ მცენარეთა შორის მეტი წილი სარეველაა, ხოლო ცხოველთაგან უმრავლესობა პარაზიტია. ადვენტიური მცენარეებიდან საყურადღებოა ჩრდ. ამერ. ჭიაფერა, ვირჯინიული ურო, აღმოსავლეთაზიური წითელი ჭინჭარი, რ-ებიც უმთავრესად კოლხეთის სუბტროპიკებშია გავრცელებული (იხ. *სარეველა მცენარეები*). ადვენტიური ცხოველებიდან აღსანიშნავია სახლის თაგვი, ვირთაგვა, ტარაკანი, ტილი, რწყილი, ბაღლინჯო და სხვ., რ-ებიც უკვე მთელ მსოფლიოშია გავრცელებული (იხ. *სინანთროპული ორგანიზმები*).

**ადვენტიცია** (ლათ. adventicius — მოსული, გარეგანი), შემაერთებელი და კუნთოვანი ქსოვილით წარმოქმნილი სისხლძარღვთა კედლის გარეთა გარსი. შეიცავს სისხლძარღვებს — „სისხლძარღვთა სისხლძარღვებს" (vasa vasorum), რ-ებიც კვებავენ არტერიებისა და ვენების კედლებს. ვენისა და არტერიოლის ა. უფრო სქელია, ვიდრე არტერიისა. ზოგი ავტორი ა-ს უწოდებს კაპილარების გარემომცველ შემაერთებელქსოვილოვან უჯრედებს, ზოგი — ძვლისაზრდელას გარეთა შრესაც.



ე. ადი.

**ადვექცია** (ლათ. advectio — მიწოდება, მიტანა) მ ე ტ ე ო რ ო ლ ო გ ი ა შ ი, ჰაერის ჰორიზონტალური გადაადგილება, რ-ის დროსაც იგი ინარჩუნებს ტემპ-რას, სინოტივეს, სიმკვრივესა და სხვ. თვისებებს. ა-გან განსხვავებით ჰაერის ვერტიკალური მიმართულებით გადაადგილებას *კონვექციას* უწოდებენ. ზოგჯერ შესაძლებელია ჰაერის ცალკეული თვისების ა., მაგ., შინაგანი ენერგიის ა., ჰაერის ენტალპიის (სითბო, სიცივე) ა., წნევის ა. და სხვ. დიდ როლს თამაშობს მეტეორ-ოლ. პროცესებში და გავლენას ახდენს ამინდზე.

**ადვილდნობადი შენადნობები,** შენადნობები, რ-თა $t_{დნ}$ 230°C-ს არ აღემატება. მიიღება დაბალი $t_{დნ}$ მქონე ლითონების (კალა, ტყვია, სტიბიუმი, ბისმუთი, ვერცხლისწყალი, თალიუმი, ინდიუმი და სხვ.) შედნობით. ა. შ-ის კომპონენტების რაოდენობა და კონცენტრაცია ისეა შერჩეული, რომ შეიქმნას მრავალკომპონენტიანი ევტექტიკური (იხ. *ევტექტიკა*) შენადნობი. მაგ., ხუთმაგი სისტემის ევტექტიკა Sn—Pb—Cd—Bi—In, $t_{დნ}$ 47°C. ა. შ. $t_{დნ}$ საგრძნობლად მცირდება ვერცხლისწყლის დამატებით. Sn—Pb—Bi—Hg სისტემის შენადნობების (*ამალგამების*) $t_{დნ}$ 100°C-ზე ნაკლებია; ხოლო Tl—Hg სისტემის შენადნობებისა — 0°C-ზე დაბალი. კერძოდ, 8,5% Tl და 91,5% Hg შენადნობები — 59°C დნება. ადვილდნობადთა ჯგუფს განეკუთვნება აგრეთვე Sn—Zn და Sn—Pb სისტემის ზოგიერთი შენადნობი (რბილი სარჩილი). კალა საკმაოდ დეფიციტური ლითონია, ამიტომ მას ხშირად ცვლიან ბისმუთისა და ტყვიის ფუძეზე შექმნილი კალამცირე შენადნობებით ($t_{დნ}$ 100°C-ზე ნაკლები). მაგ., ვუდის შენადნობით (Bi—Pb—Cd—Sn სისტემის ოთხმაგი ევტექტიკა, კომპონენტთა თანაფარდობა — 4 : 2 : 1 : 1, $t_{დნ}$ უდრის 68°C).

ა. შ-ს იყენებენ ელექტრო- და რადიოტექნიკაში, პოლიგრაფიასა და მედიცინაში.

*ლიტ.*: Гуляев А. П., Металловедение, М., 1966. *ს. ჯაყელი.*

**ადვოკატთა კოლეგია,** იხ. სტ. *ადვოკატურა.*




ადიაბატა.

**ადვოკატი** (ლათ. advocatus>advoco — ვიხმობ), პირი, რ-ის პროფესიაა იურიდიული დახმარება გაუწიოს მოქალაქეს ან სახელმწიფო თუ საზოგადოებრივ ორგანიზაცია-დაწესებულებას. (იხ. აგრეთვე *ვექილი*). სსრკ-ში ა. უნდა იყოს ადვოკატთა კოლეგიის წევრი (იხ. *ადვოკატურა*), მუშაობდეს რომელიმე იურიდ. კონსულტაციაში და მხოლოდ იქ იღებდეს დავალებებს. ა. სისხლის სამართლის საქმეში გამოდის ბრალდებულისა და განსასჯელის დამცველად, ასევე დაზარალებულის წარმომადგენლად; სამოქალაქო დავის განხილვისას იგი შეიძლება იყოს მოსარჩელის, მოპასუხისა და პროცესის სხვა მონაწილის წარმომადგენელი; ა-ის მოვალეობაა იურიდ. რჩევა-დარიგება მისცეს მოქალაქეებსა და ორგანიზაცია-დაწესებულებებს, შეუდგინოს მათ განცხადებები, საჩივრები, საქმიანი ქაღალდები, განუმარტოს სამართლებრივი საკითხები და ა. შ. მას უფლება არა აქვს გაამხილოს იმ პირის საიდუმლო, რ-საც იურიდ. დახმარებას უწევს (იხ. *პროფესიული საიდუმლოება*). ა-ის გამოსვლა ბრალდებულის დამცველად ბრალდებულის უფლებებისა და კანონიერი ინტერესების უზრუნველყოფის ძირითადი ფორმაა. ა-თან შეთანხმებით მოქალაქე ხელშეკრულებას დებს იურიდ. კონსულტაციასთან, რის შემდეგ ა. დაცვაზე უარს ვერ იტყვის. ა. პროცესის მონაწილეა და დამოუკიდებელი საპროცესო უფლებები აქვს. გამოძიების შედეგად მიღებულ მასალებს იგი აშუქებს ბრალდებულის ინტერესებიდან გამომდინარე. ა-ს შეუძლია ან სრულიად არ დაეთანხმოს ბრალდებას, ან დაეთანხმოს მის ამა თუ იმ ნაწილს, უფლება აქვს არ შეედავოს ბრალმდებელს არსებითად და მხოლოდ პასუხისმგებლობის შემამსუბუქებელი გარემოებანი დაასაბუთოს. ა-ის ასეთი პოზიცია — ბრალდებისადმი დაპირისპირება, ხელს უწყობს სასამართლოს მიერ ჭეშმარიტების დადგენას და სამართლიანი განაჩენის გამოტანას.

## ადიგენის რაიონი

| | |
|---|---|
| ფართობი | 839 კმ² |
| რაიცენტრი დ. ადიგენი | |
| სადაბო საბჭო | 2 |
| სასოფლო საბჭო | 8 |
| ქალაქის ტიპის დაბა | 2 |
| სოფელი | 48 |
| კოლმეურნეობა | 6 |
| საბჭოთა მეურნეობა | 3 |

### რაიონშია

(ათასი, ჰექტრობით, 1973)

| | |
|---|---|
| სახნავი მიწა | 5,0 |
| სათიბ-საძოვარი | 20,0 |
| ტყე და ბუჩქნარი | 42,0 |
| მრავალწლოვანი ნარგავები | 1,5 |

### მეცხოველეობა

(ათასი, 1973)

| | |
|---|---|
| მსხვილი რქოსანი საქონელი | 21,8 |
| ღორი | 4,7 |
| ცხვარი და თხა | 2,6 |

**ადვოკატურა,** ადვოკატთა გაერთიანება. სსრკ-ში — ნებაყოფლობითი საზოგადოებრივი ორგანიზაცია — ადვოკატთა კოლეგია. არსებობს რესპუბლიკებში, მხარეებში, ოლქებში, აგრეთვე მოსკოვსა და ლენინგრადში. მისი დებულების დამტკიცება მოკავშირე რესპუბლიკების კომპეტენციაში შედის. ადვოკატთა კოლეგიის უმაღლესი ორგანო — საერთო კრება ან კონფერენცია — ირჩევს ადვოკატთა კოლეგიის პრეზიდიუმს, რ-იც ქალაქებსა და რ-ნებში იურიდ. კონსულტაციებს ქმნის და მათში სამუშაოდ ანაწილებს ადვოკატებს; მხოლოდ პრეზიდიუმია უფლებამოსილი კოლეგიის წევრად მიიღოს ან კოლეგიიდან გარიცხოს ვინმე. ადვოკატთა კოლეგიაში შესვლა, ე. ი. *ადვოკატად* გახდომა შეუძლია უმაღლესი იურიდ. განათლებისა და სპეციალობის მიხედვით 2 წლის მუშაობის სტაჟის მქონე პირს (რსფსრ-ში კი იურიდ. განათლების არამქონე პირსაც, თუკი მას აქვს 5 წლის მუშაობის სტაჟი სპეციალობის მიხედვით და იმ სახელმწიფო ორგანოს ნებართვა, რ-იც ამ კოლეგიას ხელმძღვანელობს). ნასამართლევი, სისხლის სამართლის პასუხისგებაში მიცემული, ან ზნეობის მხრივ ადვოკატის პროფესიისათვის შეუფერებელი პირი არ შეიძლება ადვოკატი იყოს.

ა-ის ამოცანაა დაიცვას მოქალაქეებისა და საწარმო-დაწესებულებათა უფლებები და კანონიერი ინტერესები. როცა ცალკეულ მოქალაქეს, ან საწარმო-დაწესებულებას იურიდ. დახმარება სჭირდება, იურიდ. კონსულტაცია სათანადო ხელშეკრულებას დებს მასთან. იურიდ. მომსახურება იაფია, ზოგ შემთხვევაში კი უფასოც. სახელმწ. ხელმძღვანელობას ა-ზე ძირითადად ახორციელებს მოკავშირე რესპუბლიკების იუსტიციის სამინისტრო.

ა. ანტ. ხანაში აღმოცენდა. რომის რესპუბლიკაში ადვოკატობა თავისუფალ და საპატიო პროფესიად ითვლებოდა; კორპორაციის სახე იმპერიის პერიოდში მიიღო. ბურჟ. ქვეყნებში არ არსებობს ა-ის შექმნის ერთიანი პრინციპი. ზოგიერთ სახელმწიფოში ადვოკატები ორ კატეგორიად იყოფიან: ინგლისში — *ბარისტერებად* და *სოლისიტორებად,* საფრანგეთში — ადვოკატებად და რწმუნებულებად (ა ვ უ ე). სასამართლოში გამოსვლის უფლება მხოლოდ ბარისტერს აქვს, სოლისიტორი კი ხელშეკრულებას დებს კლიენტთან და ბარისტერისთვის ამზადებს საქმეს; მას შეუძლია მონაწილეობა მიიღოს ნაკლებმნიშვნელოვან საქმეთა განხილვაშიც. ბურჟ. სახელმწიფოებში ადვოკატებს კერძო კანტორები და ფირმები აქვთ, ზოგი მათგანი მსხვილ კაპიტალ. კორპორაციებს ემსახურება, მდიდრდება და მნიშვნელოვან გავლენას ახდენს ქვეყნის საზ.-პოლიტ. ცხოვრებაზე. ამის გამოხატულებაა მსხვილი იურიდ. ფირმების მეპატრონეთა პოლიტ. მოღვაწეობა საკანონმდებლო ორგანოებში და მაღალ ადმ. თანამდებობებზე.

რუსეთში ა. შეიქმნა 1864 სასამართლო რეფორმის საფუძველზე. სასამართლო პალატებთან ჩამოყალიბდა *ნაფიც ვექილთა* საბჭოები. 1874 ა. მთლიანად დაექვემდებარა სასამართლოს და შეიქმნა კერძო ვექილთა ინ-ტი. 1917 ძველი ა. გაუქმდა, 1922 აღდგა როგორც თვითმმართველი საზ. ორგანიზაცია.

საბჭ. საქართველოში ა. დაარსდა 1922. იმავე წელს მიიღეს ა-ის პირველი დებულება.

*წყარო:* დებულება საქართველოს სსრ ადვოკატთა კოლეგიების შესახებ. 1961 წ. 27 დეკ., «საქ. სსრ უმაღლესი საბჭოს უწყებები», 1961, № 36, მ. 564.

**ადი** (Ady) ენდრე (22. XI. 1877, სოფ. ერმინდსენტი, — 27. I. 1919, ბუდაპეშტი), უნგრელი პოეტი და პუბლიცისტი. პირველი წიგნი („ლექსები") 1899 გამოსცა. 1904—11 დროდადრო ცხოვრობდა პარიზში. განიცადა ფრანგი სიმბოლისტების გავლენა. დას. ბურჟ. ცივილიზაციაზე გულგატეხილი პოეტი თანდათან დაინტერესდა დემოკრ. და სოციალ. მოძრაობით. ა. აღტაცებული შეხვდა რუს. 1905 რევოლუციას (სტ. „მიწისძვრა", 1906), ხოლო უნგრ. სახ.-განმათ. ბრძოლა მისი პოეზიის ძირითადი თემა გახდა („ახალი ლექსები", 1906; ლექსების ციკლი „ქუჩის სიმღერა", 1908 და სხვ.). ა-ს ბევრი ლექსი უნგრ. სატრფიალო ლირიკის შედევრად ითვლება; ავტორია აგრეთვე მოთხრობებისა და წერილებისა.

**ადიაბატა** (ბერძნ. adiabatos — გაუვალი), წირი, რ-იც ნებისმიერ თერმოდინამიკურ დიაგრამაზე გრაფიკულად გამოსახავს შექცევად *ადიაბატურ პროცესს.* იდეალური აირების ა. მარტივია და გამოისახება პუასონის განტოლებით $pV^{\gamma} = const$, სადაც $p$ არის აირის წნევა, $V$ — მისი მოცულობა, $\gamma$ — ა-ის მაჩვენებელი: $\gamma = \frac{c_p}{c_v}$, ხოლო $c_p$, $c_v$ — აირის სითბოტევადობები მუდმივი წნევისა და მოცულობის დროს. შექცევადი ადიაბატური პროცესების შემთხვევაში ენტროპია მუდმივია, ამიტომ ა-ს შეიძლება ი ზ ო ე ნ ტ რ ო პ ა ეწოდოს.

**ადიაბატური პროცესი,** თერმოდინამიკური პროცესი, რ-ის დროსაც ფიზ. სისტემა არც შთანთქავს და არც გასცემს სითბოს. ა. პ-სას სისტემას მხოლოდ შინაგანი ენერგიის ხარჯზე შეუძლია შეასრულოს რაიმე მუშაობა; ამიტომ ადიაბატურ გაფართოებას მოჰყვება ტემპ-რის შემცირება, ხოლო კუმშვას — ზრდა. ა. პ. მიმდინარეობს სითბოგაუმტარი (ადიაბატური) გარსით შემოფარგლულ სისტემაში. მაგრამ თუ პროცესი იმდენად სწრაფად მიმდინარეობს, რომ სისტემა ვერ ასწრებს გარემოსთან სითბოს გაცვლას, მაშინ იგი სითბოგაუმტარი გარსის გარეშეც შეიძლება ა. პ-ად მივიჩნიოთ. ა. პ-ის მაგალითია პარამაგნ. მარილების ადიაბატური განმაგნიტება. ა. პ-ის დროს, იდეალური აირის შემთხვევაში, წნევასა და მოცულობას შორის დამოკიდებულება გამოისახება პუასონის განტოლებით (იხ. *ადიაბატა*).

ა. პ. შეიძლება იყოს შექცევადი და შეუქცევი. შექცევადი ა. პ-ის დროს სისტემის ენტროპია მუდმივი რჩება; შეუქცევი ა. პ-ების ენტროპია იზრდება.

**ადიამანი,** სოფელი სევანის ტბის სამხრ.-აღმ. ნაპირზე (ახლანდ. გ ე ტ ა შ ე ნ-ნ ე რ ქ ი ნ ი, სომხ. სსრ). ა-ის მახლობლად გორასამარხში აღმოჩენილია (1908) გვიანდ. ბრინჯაოს ხანის აკლდამა (ძვ. წ. II ათასწლ. ბოლო). მიცვალებული ჩასვენებული იყო მდიდრულად მოჩუქურთმებულ ხის ეტლში, რ-შიც ხარები ყოფილა შებმული. ეტლის ირგვლივ ნაპოვნია დაკრძალვის დროს დახოცილ ადამიანთა ჩონჩხები. სამარხში იყო ოსტატურად დამუშავებული ბრინჯაოს ბევრი ნივთი. ა-ის გორასამარხი მესაქონლე ტომის ბელადის საფლავია.

*ლიტ.*: Пиотровский Б. Б., Археология Закавказья с древнейших времен до I тысячелетия до н. э., Л , 1949.

**ადიამანი** (Adiyaman), დასახლ. პუნქტი თურქეთში, მალათიის სამხრეთით. 1927 და 1937—38 არქეოლ. გათხრების დროს

აქ იპოვეს ზედა პალეოლითის ხანის კაჟის იარაღები, რ-ებიც ზოგი მეცნიერის აზრით, *ორინიაკის კულტურას* ეკუთვნის. ა-ში აღმოჩენილია ახალი ქვის ხანის ნივთებიც.

*ლიტ*.: Любин В. П., Палеолит Турции и проблема раннего расселения человечества, «Советская археология», 1957, в. 27 (ბიბლიოგრ.).

**ადიბ ისჰაკი** (21. I. 1856, დამასკი, — 1885, ბეირუთი), სირიელი არაბი პუბლიცისტი, პოეტი, მთარგმნელი. არაბ. სალიტ. ენის ერთ-ერთი რეფორმატორი. ცხოვრობდა ბეირუთში. ემიგრაციაში ყოფნისას ეგვიპტეში დაიწყო გაზ. „მისრის“ (1877-იდან), ხოლო პარიზში გაზ. „მისრ ალ-კაჰირის“ (1880-იდან) გამოცემა. იბრძოდა არაბ. ქვეყნების ეროვნ. დამოუკიდებლობისათვის. ავტორია მრავალი პუბლიც. ნაწარმოებისა და ლექსისა, რ-ებიც გააერთიანა კრებულ „მარგალიტებში“, თარგმნა რასინის ტრაგედიები და სხვ. მისმა პუბლიც. თხზულებებმა გავლენა მოახდინა პუბლიც. სტილის განვითარებაზე ახალ არაბ. ლიტ-რაში.

**ადიგენი,** დაბა (1961-იდან), რ-ნული და სადაბო საბჭოს ცენტრი (სოფლები: გომარო, ვორგული, ზანავი, წრე). მდებარეობს ახალციხის ქვაბულში, მდ. ქვაბლიანის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 1240 *მ*, ახალციხიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 31 *კმ*, თბილისიდან 245 *კმ*. ჰავა ზომიერად ნოტიოა, ზამთარი — ცივი, ზაფხული — ხანგრძლივი და გრილი. საშ. წლ. ტემპ-რა 8°C, იანვრისა — 4,1°C, აგვისტოსი 19°C, აბსოლ. მინ. ტემპ-რა —31°C, აბსოლ. მაქს 36°C. ნალექები 594 *მმ* წელიწადში. ხე-ტყის დასამუშ. და ლიმონათის ქ-ნები, კოლ-ბა, მებოსტნეობა-მერძევეობის საბჭ. მეურნ., დაწყ. და საშ. სკოლები, მუს. სკოლა, ბავშვთა და მოზრდილთა სპორტსკოლა, პიონერთა სახლი, კულტსახლი, 2 ბ-კა, საბავშვო ბაღი, საავადმყოფო, აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა. ა-ის მიდამოებშია XIV ს. ჭულის გუმბათიანი ეკლესია სამწირველოთი და სამრეკლოთი, ზანავის ციხე.

**ადიგენის რაიონი,** ადმ.-ტერიტ. რაიონი სამხრ. საქართველოში. 1917-მდე ახლანდ. ა. რ-ის ტერიტ. თბილ. გუბერნიის ახალციხის მაზრაში შედიოდა, 1921 საქ. ადმ.-ტერიტ. დაყოფით — ახალციხის მაზრაში, 1930 ადმ.-ტერიტ. დაყოფით გამოეყო ახალციხის მაზრას როგორც ცალკე რ-ნი. 1963—66 შედიოდა ახალციხის რ-ნში, 1966-იდან კვლავ გამოეყო ახლანდ. საზღვრებში. სამხრ. საზღვარი ემთხვევა სსრ კავშირისა და თურქეთის სახელმწ. საზღვარს, დას-ით ესაზღვრება აჭარის ასსრ, ჩრდ-ით — ჩოხატაურის, ვანის, მაიაკოვსკის, აღმ-ით — ახალციხის რ-ნები. ფართ.—839 *კმ*². რაიცენტრი — დ. ადიგენი. რ-ნში შედის 2 სადაბო (ადიგენი, აბასთუმანი) და 8 სასოფლო საბჭო (ბოლაჯაური, დიდი სმადა, ვარხანი, ლელოვანი, მლაშე, მოხე, უდე, ჭეჭლა), 2 ქალაქის ტიპის დაბა, 48 სოფელი.

ბუნება. რ ე ლ ი ე ფ ი. რ-ნის ტერიტ. მოიცავს ახალციხის ქვაბულის დას. ნაწილს და მისი მოსაზღვრე ქედების კალთებს. რ-ნის ჩრდ. მთაგორიანი ნაწილი აგებულია შუაეოცენური ვულკანოგენური ტუფური წყებებით, სამხრეთით — მიოცენური და პლიოცენური (გოდერძის წყება) ანდეზიტ-ბაზალტებით, დაციტებით და მათი ტუფებით. ა. რ-ის დას. ნაწილის აგებულებაში მონაწილეობს ქვედა ოლიგოცენისა და ქვედა მიოცენის (გოდერძის წყების ქვედა ნაწილი) ფერადი თიხები, ქვიშაქვები, ანდეზიტ-ბაზალტები, დაციტები, ტუფები. მდ. ქვაბლიანის გასწვრივ ფართო ზოლად ვრცელდება ზედა ეოცენის ბაზალტები, ტრაქიტები თიხებისა და ქვიშაქვების შუაშრეებით. დ. ადიგენის აღმ-ით მცირე ფართობზე გავრცელებულია ქვედაოლიგოცენური თაბაშირიანი თიხები და ქვიშაქვები, ხოლო მდ. ქვაბლიანის ქვემო დინებაში — ახალგაზრდა ალუვიური ნალექები. რ-ნის ფარგლებში მოქცეულია ახალციხის მურანახშირის საბადოს ერთი მონაკვეთი, რ-იც არ მუშავდება.

რ-ნის ჩრდ., სამხრ. და დას. ნაწილები მთაგორიანია, სადაც გორაკ-ბორცვიანი ზონა ზემოთ სწრაფად გადადის საკმაოდ დახრილ ფერდობებში. ჩრდ. ნაწილი უჭირავს მესხეთის ქედის სამხრ. ფერდობებს, დას. — არსიანის ქედის აღმ. ფერდობებს. აქ აღმართულია ჩამქრალი ვულკანი — მთა თლილი (ღრმანი) — 2541 *მ*. ა. რ-ის სამხრ. ნაწილი მოიცავს ერუშეთის ქედის სუსტად დანაწევრებულ ჩრდ. ფერდობს. ვაკე ვიწრო ზოლად გასდევს მდ. ქვაბლიანის ქვემო დინებას.

ჰ ა ვ ა. ზ. დ. დაახლ. 1500—1600 *მ*-მდე ჰავა ზომიერად ნოტიოა. ზამთარი ცივია, ზაფხული ცივი და ხანგრძლივი. დაბალ ზონაში საშ. წლ. ტემპ-რა 8,0°-იდან 6,4°-მდეა C (ადიგენი 8,0°C, აბასთუმანი 6,4°C). იანვრის საშ. ტემპ-რა —4°, —5,4°C ფარგლებშია. ზამთრის თვეებში საშ. ტემპ-რა ნულზე დაბალია. აბსოლ. მინ. შეიძლება —31°, —32°-მდე C დაეცეს. აბსოლ. მაქს. 36°, 37°C. აგვ. საშ. ტემპ-რა 17,3°-იდან (აბასთუმანი) 19°-მდე C (ადიგენი) მერყეობს. ნალექები 594—688 *მმ* წელიწადში (ადიგენი 594 *მმ*, აბასთუმანი 688 *მმ*). ნალექების მაქსიმუმი ივნისშია (83—99 *მმ*), მინიმუმი — დეკემბერში (41 *მმ*). მდგრადი თოვლის საბურველი დეკ. შუა რიცხვებიდან მარტის მეორე ნახევრამდეა. გაბატონებულია დას. და აღმ. ქარები, რ-თა საშ. სიჩქარე 3—4 *მ/წმ*. ხელსაყრელი კლიმატური პირობების გამო რ-ნში ბევრი საკურორტო ადგილია. მ. შ. ყველაზე ცნობილია წიწვიანი ტყეებით დაფარული მდ. ოცხის ხეობა, სადაც მდებარეობს სამთო-კლიმ. კურორტი *აბასთუმანი*.

შ ი გ ა წ ყ ლ ე ბ ი. რ-ნს დას-იდან აღმ-კენ კვეთს მდ. ქვაბლიანი, რ-ის სიგრძე რ-ნის ტერიტორიაზე დაახლ. 40 *კმ*-ია. მისი შენაკადებიდან მნიშვნელოვანია ოცხე, ღაღვი, ძინძე, რ-ებიც თოვლის, წვიმისა და მიწისქვეშა წყლებით საზრდოობენ. წყალდიდობა — გაზაფხულზე, წყალმცირობა — ზამთარში. ქვაბლიანს და ზოგ სხვა მდინარეს იყენებენ სარწყავად. რ-ნში რამდენიმე პატარა ტბაა (შავი ტბა, კოტატბა, წყისი, თლილი და სხვ.).

ნ ი ა დ ა გ ე ბ ი. მდ. ქვაბლიანის ქვედა ტერასებზე გავრცელებულია ალუვიურ კარბონატული, თიხნარი ნიადაგი, გორაკ-ბორცვიან ზონაში რუხი-ყავისფერი ნიადაგია. მთის დაბალ კალთებზე გაბატონებულია ტყის ყავისფერი, ხოლო 1400—1500 *მ* ზემოთ — ტყის ყომრალი ნიადაგები. მთის ციცაბო ფერდობებზე ნიადაგსაფარი სუსტადაა განვითარებული, ბევრგან ჩამორეცხილიცაა. მაღალმთიან ზონაში განვითარებულია მთა-მდელოს ნიადაგები.

მ ც ე ნ ა რ ე უ ლ ი ს ა ფ ა რ ი. ა. რ-ის ტერიტ. ყველაზე დაბალ ნაწილში გავრცელებულია ქსეროფიტული მცენარეულობა, რ-საც გორაკ-ბორცვიან ზონაში მუხნარ-ჯაგრცხილნარი ცვლის. მთის ფერდობები მეტწილად დაფარულია ტყით; ქვედა სარტყელში განვითარებულია შერეული ტყე, სადაც მუხა და რცხილა ჭარბობს, უფრო ზემოთ გაბატონებულია წიწვიანი ჯიშები — ფიჭვი, ნაძვი და ნაწილობრივ სოჭი. 2000—2100 *მ* ზემოთ, ქედების თხემურ ნაწილში, სუბალპ. ბალახოვანი მცენარეულობაა, რ-ის ზემოთ ალაგ-ალაგ ალპ. მდელოებია. ტყეებს დიდი საკურორტო და ნიადაგდაცვითი მნიშვნელობა აქვს. ამზადებენ მერქანს.

ც ხ ო ვ ე ლ თ ა ს ა მ ყ ა რ ო მრავალფეროვანია. ქედების თხემურ ზოლში ბინადრობს კასპიური შურთხი და კავკასიური როჭო. ტყის ზონაში გავრცელებულია ჭანეთის დათვი, მელა, მგელი, ფოცხვერი, გარეული კატა, მაჩვი, კვერნა, ტელეუტური ციყვი (აკლიმატიზებულია), ტყის თაგვი, დედოფალა და სხვ. არის პრომეთეს მემინდვრია და წყლის მემინდვრია. ბევრია მწყერი, გვრიტი, შოშია, კაჭკაჭი, კოდალა, ტყის ქათამი; ხვლიკი (კლდისა, ართვინული), ბოხმეჭა, მწვანე მცურავი, გომბეშო, ტბის ბაყაყი. მდ-ებში არის კალმახი, ქაშაპი, ტობი, თაღლითა და სხვ.

ძ ი რ ი თ ა დ ი ლ ა ნ დ შ ა ფ ტ ე ბ ი: 1. ქვაბულის ტერასული ძირი მთის სტეპური და ფრიგანოიდული მცენარეულობით, რუხი-ყავისფერი ნიადაგებით; 2. საშუალო მთები რცხილნარ-მუხნარით, ტყის ყავისფერი და ტყის ყომრალი ნიადაგებით; 3. საშუალო მთები წიფლნარ-მუქწიწვიანი ტყეებით, ტიპური და გაეწრებული ტყის ყომრალი ნიადაგებით; 4. სუბალპ. მდელოები მთა-მდელოს ნიადაგებით; 5. ალპ. მდელოთა მცირე ფრაგმენტები.

ა. რ-ის ტერიტორიაზე არის გოდერძის წყების უნიკალური გაქვავებული ტყე.



ადიგენის რაიონი. გოდერძის უღელტეხილის მიდამოები. წიწვიანი ტყე.

**სახალხო მეურნეობა.** ს ო ფ ლ ი ს მ ე უ რ ნ ე ო ბ ი ს ძირითადი დარგებია სახორცე-სარძევე მეცხოველეობა, მეხილეობა, მეკარტოფილეობა და მარცვლეულის მეურნეობა. რ-ნში 6 კოლ-ბა და 3 საბჭ. მეურნეობაა (1973). რ-ნში 5,0 ათ. *ჰა* (6,0%) სახნავი მიწაა, 20,0 ათ. *ჰა* (23,9%) — სათიბ-საძოვარი, 42,0 ათ. *ჰა* (49,6%) — ტყე და ბუჩქნარი; მრავალწლიანი ნარგავები 1,5 ათ. *ჰა* (1,7%), დანარჩენი — 15,8 ათ. *ჰა* (18,8%).



დამუშავებული მიწები უმეტესად მდინარისპირა ტერასებზეა; ხელოვნურად ირწყვის 5,6 ათ. *ჰა*. ნათესი ფართობი შეადგენს 5,6 ათ. *ჰა* (1973). უმთავრესად მოჰყავთ ხორბალი (კოლ-ბებსა და საბჭ. მეურნეობებში უჭირავს 0,8 ათ. *ჰა*) და სიმინდი (660 *ჰა*). მისდევენ მებაღეობას (კოლ-ბებსა და საბჭ. მეურნეობებში უჭირავს 1016 *ჰა*). ხეხილიდან მთავარია ვაშლი, მსხალი და ზოგიერთი კურკოვანი (ჭანჭური), თუთა. კარტოფილის ნათესებს 811 *ჰა* უჭირავს, საკვებ კულტურებს —2,8 ათ.*ჰა* (1973) კოლ-ბათა შემოსავლის მნიშვნელოვანი წყაროა მეცხოველეობა. ძირითადად მისდევენ მსხვ. რქ. საქონლის მოშენებას. პირუტყვის სულადობა მეურნეობათა ყველა კატეგორიებში (1973): მსხვ. რქ. საქონელი — 21,8 ათ. სული, ღორი — 4,7 ათ., ცხვარი და თხა — 2,6 ათ., ცხენი — 370. გავრცელებულია პირუტყვის შენახვის ბაგურ-იანაკური წესი. ზაფხულის თვეებში პირუტყვი მთის სა-

ადიგენის რაიონი




1.ვანის რაიონი

ძოვრებზეა, რითაც საკმაოდ მდიდარია რ-ნი. კოლ-ბათა საერთო ფულადი შემოსავალი 1794 ათ. მან. შეადგენს (1973).

მ რ ე წ ვ ე ლ ო ბ ა რ-ნში სუსტადაა განვითარებული და უმთავრესად ადგილ. დანიშნულებისაა. დ. ადიგენშია მოხმარების საგნების დამამზადებელი წვრილი საწარმოები. მნიშვნელოვანია ხე-ტყის დამზადება. რ-ნის მრეწველობაში ჩაბმულია 133 კაცი, საერთო პროდუქცია 789 ათ. მან. შეადგენს (1971).

ტ რ ა ნ ს პ ო რ ტ ი და კ ა ვ შ ი რ გ ა ბ მ უ ლ ო ბ ა, ა. რ-ზე გადის, გოდერძის უღელტეხილის გავლით, ბათუმ—ახალციხის საავტ. გზა. მისი რამდენიმე განშტოება სოფლებს აკავშირებს ადიგენთან, აბასთუმანთან და ახალციხესთან. მნიშვნელოვანია აგრეთვე აბასთუმან—მაიაკოვსკის გზატკეცილი (გადადის მესხეთის ქედის ზეკარის უღელტეხილზე). რაიცენტრს სატელეფონო კავშირი აქვს ყველა სოფსაბჭოსა და კოლ-ბასთან.

*კულტურა და ჯანმრთელობის დაცვა.* 1974 წ. რ-ნში იყო 46 ზოგადსაგანმან. სკოლა (4.578 მოსწავლე, 378 მასწავლებელი), მუს. და სპორტ. სკოლები, 2 საბავშვო ბაგა, 12 საბავშვო ბაღი, 49 ბ-კა, 26 კლუბი (20 კინოდანადგარი). ყანობილის მთაზე საქ. სსრ მეცნ. აკად. *აბასთუმნის ასტროფიზიკური ობსერვატორიაა.* დაბა ადიგენში გამოდის რ-ნული გაზეთი „განახლებული მესხეთი“. სოფლების მეტი ნაწილი ელექტრიფ. და რადიოფიცირებულია. სარგებლობენ ტელევიზიით. რ-ნში 6 სანატორიუმი (1430 საწოლით), 5 საავადმყოფო (333 საწოლით) და 9 ამბულ.-პოლიკლინიკაა. რ-ნს ემსახურება 363 სამედ. პერსონალი, მ. შ. 64 ექიმია. კურორტებია: აბასთუმანი (საკავშირო მნიშვნელობის) რამდენიმე დიდი ტუბსანატორიუმით და სმადა (ადგილ. მნიშვნელობის).



ადიპინმჟავა.


სანატორიუმი «ზეკარი». კურორტი აბასთუმანი.

ისტ. ძეგლებია: *ზარზმის* სამონასტრო ანსამბლი, ჭულის ეკლესია (XIV ს.), იჯარეთის მონასტერი (დარჩენილია XIII ს. სამრეკლო). შუა საუკ. უგუმბათო ეკლესიების ნანგრევები პატარა სმადაში (1467), ბოლაჯაურში, უდეში (XIV—XVI სს.), შუა საუკ. დიდი ციხესიმაგრე ოქროსციხე, ერემჭალის და ზანავის ციხეები.

ილუსტრაცია — იხ. ჩანართი I—II, გვ. 32-33.

*ვ. ჯაოშვილი.*



ადიდვის დოლური დგანი: 1. ადიდა; 2. მწევი შუალედური დოლები; 3. მწევი სასუფთაო დოლი.

**ადიგრანთჰი** (სანსკრ.—პირველსაწყისი წიგნი), გ უ რ უ გ რ ა ნ თ ჰ ი (წიგნი-მოძღვარი), გ რ ა ნ თ ჰ ს ა ჰ ი ბ ი (წიგნი-ბატონი), სიქჰების (იხ. *სიქჰიზმი*) სალვთო წიგნი, ღვთისმსახურებისა და რიტუალის სახელმძღვანელო, რ-ის შედგენა დასრულდა *გურუ* არჯუნის (არჯანის) დროს (1604). ა-ის შინაარსი მრავალფეროვანია. არჯუნმა მასში თავი მოუყარა სიქჰების სექტის დამაარსებლის *ნანაკისა* და მის მემკვიდრეთა ნაწერებს, დაუმატა საკუთარი და ზოგი სხვა გურუს ქადაგებანი და ჰიმნები. გამაჭვალულია მისტ. პანთეიზმით. ა-ში შედის პენჯაბურ, ჰინდი და მარათჰა ენებზე დაწერილი ნაწარმოებები.

*ლიტ.*: Барт А., Религии Индии, пер. с франц., М., 1897.

**ადიდა,** *ადიდვის დგანის* იარაღი. იყენებენ *ადიდვის* გზით ლითონის მოსაჭიმავად. ა-ის ძირითადი ნაწილია თანდათანობით კლებადი კვეთის მუშა თვალაკი (ან მატრიცა), რ-შიც დასამუშავებელ ლითონს გამოჭიმავენ. თუ ა-ს ერთი ნახვრეტი აქვს, მას თვალაკს უწოდებენ, თუ რამდენიმე — ადიდვის დაფას (ნახ.). ა-ს მუშა ნაწილი მზადდება ფოლადის, თუჯის, სალი შენადნობების, ტექ. ალმასისა და სხვა მასალისაგან.

**ადიდვა,** ლითონის წნევით დამუშავების ერთ-ერთი ხერხი. ლითონის ნამზადს გამოჭიმავენ (იძულებით გაატარებენ) სათანადო ფორმის ხვრეტში — *ადიდას* თვალაკში. რადგან თვალაკის კვეთი ნამზადის კვეთზე ნაკლებია, ლითონი პლასტ. დეფორმაციას განიცდის და ნამზადი თვალაკის ფორმას იღებს, მისი კვეთი მცირდება, სიგრძე კი მატულობს. ა. მიმდინარეობს ლითონის გაუხურებლად, რაც ზრდის მის სიმტკიცეს, ამცირებს პლასტიკურობას და აფერხებს შემდგომ დეფორმაციას. ლითონის პლასტ. თვისებების აღსადგენად მიმართავენ შუალედურ მოწვას. დასამუშავებელი ნაკეთობის ერთ ბოლოს წინასწარ აწვრილებენ, რომ იგი თავისუფლად გავიდეს ადიდას თვალაკში. წარმოქმნილი ხახუნის ძალების შესამცირებლად დასამუშავებელი ლითონი იპოხება. ლითონის ერთ გატარებაზე გამოჭიმვის კოეფიციენტი ჩვეულებრივ 1,4—1,5 არ უნდა აღემატებოდეს; ამიტომ ნაკეთობას თანამიმდევრულად ატარებენ (მრავალჯერადი გამოჭიმვა) ადიდას რამდენიმე თვალაკში (იხ. *ადიდვის დგანი*). ა-ს ფართოდ იყენებენ მუდმივი კვეთისა და დიდი სიგრძის ნაკეთობათა (წნელები, მავთული, მილები) დასამზადებლად.

ა. ლითონის დამუშავების უძველესი წესია. საქართველოს ტერიტორიაზე ნაპოვნი, ფერადი ლითონებისაგან ადიდვით დამზადებული მავთულის უძველესი ნიმუშები ძვ. წ. II ათასწლ. დამლევს განეკუთვნება.

*ლიტ.*: Тавадзе Ф. Н., Сакварелидзе Т. Н., Бронзы древней Грузии, Тб., 1959; Юхвец И. А., Волочильное производство, 2 изд., М., 1965.

*ა. ნოზაძე.*

**ადიდვის დგანი,** *ადიდვის* გზით ლითონის დასამუშავებელი მანქანა. იყენებენ ნაგლინი მილების, მავთულის, წნელებისა და სხვ. დასამზადებლად. ა. დ-ის ძირითადი ნაწილებია მუშა იარაღი (*ადიდა*) და გამომჭიმავი მოწყობილობა, რ-იც აიძულებს ლითონს იმოძრაოს ადიდას თვალაკში. გამომჭიმავი მოწყობილობის მუშაობის პრინციპის მიხედვით ა. დ. შეიძლება იყოს სწორხაზოვნად მოძრავი (ჯაჭვური, ლარტყისებრი, ხრახნული) — წნელებისა და მილების ადიდვისათვის და დოლურად მოქმედი — მავთულის ადიდვისათვის. დოლური ა. დ. არის ერთჯერადი გამოჭიმვისა — ერთი წამყვანი (გამომჭიმავი) დოლითა და ადიდით, და მრავალჯერადი გამოჭიმვისა — რამდენიმე დოლითა და თანამიმდევრულად განლაგებული რამდენიმე ადიდით, რ-ებშიც ლითონის გამოჭიმვა ერთდროულად ხდება (იხ. ნახ.).

**ადიპინმჟავა,** ორფუძიანი ორგანული მჟავა, $HOOC(CH_2)_4COOH$. უფერო კრისტალები, $t_{დნ}$ 149—150°C, კარგად იხსნება წყალში, ეთილის სპირტში, ცუდად — ეთერში. მიიღება უმთავრესად *ციკლოჰექსანონის* დაჟანგვით. იყენებენ სინთეზური *პოლიამიდური ბოჭკოს, პლასტიფიკატორების* და სხვ. მისაღებად.

**ადის-აბება** (ამჰარულად — ახალი ყვავილი), ეთიოპიის დედაქალაქი, აღმ. აფრ. უდიდესი ქალაქი. მდებარეობს ეთიოპ. მთიანეთში, ზ. დ. 2400 *მ*; 918 ათ. მცხ. (1972). სამრეწვ., სავაჭრო და კულტ. ცენტრი. საავტ. გზების კვანძი და საერთაშ. მნიშვნელობის აეროპორტი. რკინიგზით უკავშირდება ნავსადგურ ჯიბუტის (აფართა და ისათა საფრ. ტერიტ.). მსუბუქი (საფეიქრო და ტყავ-ფეხსაცმლის ფ-კები), კვების (წისქვილები, ზეთსახდელი, ხორცსაკონსერვო, ღვინის საწარმოები), ხის დასამუშ. და სამშენებლო მასალის მრეწვ., ლითონის დასამუშ., ავტოსარემონტო და რკინიგზის სახელოსნოები; განვითარებულია საფეიქრო, ტყავის, კერამ., ლითონის და ხის ნაკეთობათა კუსტ.


ადის-აბება. «აფრიკის სახლი».

წარმოება; ვაჭრობენ ყავით, ტყავით, მარცვლეულით, თაფლით, პირუტყვითა და სხვადასხვა კუსტ. ნაწარმით. ა-ის მახლობლადაა ქვეყნის უდიდესი საწარმო — შაქრის ქ-ნა (სიმძლავრე 26 ათ. *ტ* შაქარი წლიურად), ჰესი (5 ათ. *კვტ*). ა. 1887 დააარსა იმპერატორ მენელიკ II-მ და 1889 ეთიოპიის დედაქალაქად გამოაცხადა. ქალაქში თიხის, ქვისა და ხის მცირე ერთსართულიან სახლებთან ერთად არის თანამედროვე მრავალსართულიანი შენობები, მ. შ. სახელმწ. ბანკი და მუნიციპალიტეტი, სატელევიზიო ცენტრი, სავაჭრო პალატა (ყველა 1965), „აფრიკის სახლი“ (1963) — 150 *მ*² ვიტრაჟით (აფევორკ ტეკლეს ესკიზის მიხედვით), აღსანიშნავია მენელიკ II-ის სასახლე (1894), წმ. სამების ტაძარი (1941), წმ. გიორგის ტაძარი (XIX ს., რესტავრირებული 1950, მოხატული აფევორკ ტეკლესა და მილაფო ხეროიუს მიერ); 27 მაისის მოედანზე აღმართულია იტალიის ოკუპაციისაგან გათავისუფლების მონუმენტი, 12 ეკატიტის მოედანზე — ფაშიზმის მსხვერპლთა ძეგლი (1955, მოქანდაკე ა. ავგუსტინჩიჩი). ქალაქის სამხრ. ნაწილში, ქალაქის მთავარ მოედანზე, აღმართულია ეთიოპიის სახელმწ. სიმბოლოს — ლომის ქანდაკება. ა-ში არის უნ-ტი, ისტ.-ეთნოგრ. მუზეუმი, ეროვნ. და საუნ-ტო ბ-კები, ეროვნ. თეატრი, ეთიოპისტიკის ინ-ტი (1963). 1958-იდან ა. გაეროს აფრიკის

ეკონ. კომისიის, ხოლო 1963-იდან — აფრიკის ერთიანობის ორგანიზაციის რეზიდენციაა.

**ადის-აბების კონფერენცია 1963,** იხ. სტ. *აფრიკის ერთიანობის ორგანიზაცია.*

**ადის ბრძოლა 1799,** ავსტრია-რუსეთისა და საფრანგეთის არმიების ბრძოლა მდ. ადის პირას 15(26) — 17(28) აპრილს. მეორე ანტიფრანგული კოალიციის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი ბრძოლა. მოკავშირეთა არმიას (დაახლ. 43 ათ. კაცი) ა. *სუვოროვის* სარდლობით პოზიცია ეკავა მდინარის მარცხ. ნაპირზე, საფრ. არმიას (დაახლ. 28 ათ. კაცი) გენ. ჟ. ვ. *მოროს* სარდლობით — მარჯვ. ნაპირზე. სუვოროვმა მიზნად დაისახა ფრანგების 100 *კმ*-ზე გაჭიმული ფრონტის რამდენიმე ადგილას გარღვევა და მტრის ნაწილ-ნაწილ დამარცხება. 15(26) აპრ გენ. პ. *ბაგრატიონის* რაზმმა ნაწილობრივ შეაფერხა მოროს განზრახვა — ცენტრისაკენ გადაეჯგუფებინა არმია. 16(27) აპრ. სუვოროვმა ტრეცოსა და კასანოსთან გადალახა მდინარე. 5-საათიანი ბრძოლის შემდეგ მოკავშირეთა არმია ფრანგების ზურგში გაიჭრა. ფრანგები იძულებული გახდნენ უკან დაეხიათ. 18(29) აპრ. მოკავშირეთა ჯარმა მილანი აიღო. ა. ბ-ში ფრანგებმა მოკლულთა და დაჭრილთა სახით 2500 კაცი დაკარგეს, 5000 ტყვედ ჩავარდა. მოკავშირეებმა დაკარგეს დაახლ. 2500 მებრძოლი. ამ გამარჯვებამ ხელი შეუწყო ანტიფრანგ. კოალიციის იტალ. კამპანიის წარმატებას (იხ. *იტალიური ლაშქრობა სუვოროვისა* 1799).

**ადისონი** (Addison) ტომას (IV. 1793—29. VI. 1860), ინგლისელი ექიმი, კლინიცისტი და პათანატომი. დაამთავრა ედინბურგის სამედ. სკოლა. დოქტორის ხარისხი მიენიჭა ნაშრომისათვის „ათაშანგის შესახებ“ (1815). ა-მა შეისწავლა და ცალკე ნოზოლოგიურ ერთეულად გამოყო თირკმელზედა ჯირკვლის დაავადება — ბრინჯაოს სნეულება, რ-საც *ადისონის სნეულება* ეწოდა. აღწერა ავთვისებიანი (პერნაციული) *ანემია.* აქვს მნიშვნელოვანი ნაშრომები ფილტვის ანატომიისა და პათოლოგიის (ტუბერკულოზი, პნევმონია და სხვ.) საკითხებზე.

**ადისონი** (Addison) ჯოზეფ (1. V. 1672, ეიმსზბერი, — 17. VI. 1719, ლონდონი), ინგლისელი განმანათლებელი, მწერალი, ჟურნალისტი და პოლიტ. მოღვაწე. რ. *სტილთან* ერთად ითვლება ინგლ. ჟურნალისტიკის ფუძემდებლად. დააარსა ჟურნალები „სპექტეიტორი“ („The Spectator“) და „გარდიენი“ („The Guardian“). მისმა ბრწყინვალე ჟურნალისტურმა ნაწერებმა ნიადაგი შეუმზადა XVIII ს. ინგლ. რეალისტური რომანის განვითარებას. ა-ის ყველაზე ცნობილი მხატვრული ნაწარმოებია კლასიცისტური სტილით დაწერილი ტრაგედია „კატონი“ (1713).

**ადისონის სნეულება** (ინგლ. ექიმ ტ. *ადისონის* გვარის მიხედვით, რ-მაც პირველმა აღწერა ეს დაავადება 1855), ბ რ ი ნ ჯ ა ო ს  ს ნ ე უ ლ ე ბ ა, თირკმელზედა ჯირკვლის ქერქის ქრონ. უკმარისობა. ვითარდება თანდათანობით, ქერქი საკმარისად ვერ გამოიმუშავებს ჰორმონებს — კორტიკოსტეროიდებს, რაც უფრო ხშირად ჯირკვლის ტუბერკულოზით ან ატროფიითაა გამოწვეული. გვხვდება იშვიათად უმეტესად ავადდებიან შუახნის ადამიანები. ა. ს-ის ნიშნებია საერთო სისუსტე, ადინამია, წონაში დაკლება, უმადობა, გულისრევა, პირღებინება, სისხლის წნევის დაცემა, ნახშირწყლებისა და ცილოვანი ცვლის დარღვევა, ზოგჯერ კუჭ-ნაწლავის აშლილობა. ყველაზე დამახასიათებელი სიმპტომია მუქი ლაქების გაჩენა ლორწოვან გარსებზე და კანის ბრინჯაოსფრად შეფერვა (აქედან მეორე სახელწ. ბრინჯაოს სნეულება). დაავადებულს მკურნალობენ თირკმელზედა ჯირკვლის ქერქის ჰორმონებით (ძირითადად კორტიზონით).

*ლიტ.*: ლ ე კ ი შ ვ ი ლ ი  ვ., ენდოკრინულ ჯირკვალთა დაავადებანი, თბ., 1962; Болезни эндокринной системы, под ред. В. Г. Баранова, Л., 1966 (Руководство по внутренним болезням, т. 7).

*ვ. ლეკიშვილი.*

**ადიტი** (სანსკრ. — უსაზღვრო), სამყაროს განმასახიერებელი ქალღმერთი, „ღმერთთა დედა“ *ვედურ რელიგიაში.* ა-ის შვილებად ითვლებიან ვედური რელიგიის ღმერთები: *ინდრა, მითრა, ვარუნა* და სხვ. ა. არაერთხელ იხსენიება *რიგვედაში.*

**ადიტიურობა** (ლათ. additivus — დასამატებელი) მ ა თ ე მ ა ტ ი კ ა შ ი, სიდიდეთა ერთ-ერთი თვისება; გამოიხატება იმით, რომ მთელი ობიექტის შესაბამისი სიდიდე, ობიექტის ნებისმიერი დაყოფისას, მისი ნაწილების შესაბამის სიდიდეთა ჯამის ტოლია. მაგ., მოცულობის ა. ნიშნავს, რომ მთელი სხეულის მოცულობა უდრის ამ სხეულის შემადგენელი ნაწილების მოცულობათა ჯამს. ეს თვისება ახასიათებს აგრეთვე წირის სიგრძეს, ფიზ. სხეულის მასას, ზედაპირის ფართობსა და სხვ

**ადიულტერი** (ფრანგ. adultére < ლათ. adulterium — მრუშობა), მეუღლის ღალატი.

**ადიუნქტი** (ლათ. adjunctus — მიერთებული), 1. დას. ევროპის ზოგიერთ ქვეყანასა და რევოლუციამდელ რუსეთში მეცნ. აკადემიების, ზოგიერთი უმაღლესი სასწავლებლისა და უნ-ტის პროფესორის ან აკადემიკოსის თანაშემწე; უმცროსი სამეცნ. თანამდებობა 2. სსრ კავშირში ოფიცერთა შემადგენლობის სამხ. მოსამსახურე, რ-იც ემზადება სამეცნ. ან სამეცნ.-პედ. მოღვაწეობისათვის (იხ. *ადიუნქტურა*).

**ადიუნქტურა,** სამეცნიერო და სამეცნ.-პედ. კადრების მომზადების ერთ-ერთი ძირითადი ფორმა სსრკ-ის შეიარაღებული ძალების უმაღლეს სამხ.-სასწ. და სამეცნ.-კვლ. დაწესებულებებში. შემოღებულია 1938. კომპლექტდება მხოლოდ მეთაურთა შემადგენლობიდან. ა-ში სწავლების მიზანია სამეცნ. კვლევის მეთოდების დაუფლება, არჩეულ სამეცნ. სპეციალობაში ყოველმხრივი ცოდნის შეძენა და დისერტაციის დაცვა მეცნ. კანდიდატის სამეცნ. ხარისხის მოსაპოვებლად. ა-ში მიღების წესები, სწავლების ვადა, ადიუნქტთა მომზადების ფორმები და მეთოდები ძირითადად ისეთივეა, როგორც *ასპირანტურისა.*

**ადიუტანტი** (ლათ. adjutans — დამხმარე), 1. მეთაურის უშუალო განკარგულებაში მყოფი ოფიცერი, რ-იც ასრულებს უფროსის სხვადასხვა დავალებას. სამწყობრო თანამდებობა (1954-მდე) საბჭ. არმიის ცალკე ბატალიონებში (დივიზიონებში). 2. რუსეთის რევოლუციამდელ არმიაში თანამდებობა ოფიცრისა (უფროსი ა., პოლკის, ბატალიონისა და დივიზიონის ა.), რ-იც განაგებდა შტაბებისა და სამმართველოების საქმის წარმოებას. შემოიღეს XVII ს. II ნახ. თავდაპირველად ერქვა ე ს ა უ ლ ი. დაკანონდა 1716 სამხ. წესდებით. 3. სამხ. წოდება სამეფო კარზე. გენერლის წოდების მქონე ა-ს ეწოდებოდა გენ.-ა., ოფიცრის წოდების მქონეს — ფლიგელ-ა.

**ადიღეები** (საკ. სახელწ. ა დ ი ღ ე), წარსულში მრავალრიცხოვანი, ენითა და წარმოშობით მონათესავე ტომების ჯგუფი ჩრდ. კავკასიაში, ამჟამად *ადიღეელების, ჩერქეზებისა* და *ყაბარდოელების* საერთო სახელწოდება. ა-ის მეტყველება კავკ. ენათა ოჯახის განსაკუთრებულ (აფხაზურ-ადიღურ) ჯგუფს ქმნის. ეთნიკურად ა. აფხაზებსა და აბაზებთან ერთად ადიღურ-აფხაზურ ჯგუფს მიეკუთვნებიან. ა-ის წინაპარი ტომები — *სინდები, კერკეტები,* ტორეტები, *ზიხები* (ქართ. წყაროებით — ჯიქები) — ძვ. წ. VI—V სს. ჩრდ. კავკასიის დას. ნაწილში, ყუბანსა და შავიზღვისპირეთში ცხოვრობდნენ.

ანტ. წყაროებში ყუბანისპირელი ა. მეოტების კრებითი სახელითაც მოიხსენიებიან, შავიზღვისპირა ტომები კი — საკ. სახელწოდებით (ზიხები, კერკეტები და სხვ.). ჯერ ალანების (I ს.), შემდეგ ჰუნების (IV ს.) მოძალების შედეგად ა-მა სამხრ.-აღმ-ით გადაინაცვლეს. ვახტანგ გორგასლის დროს, ქართ. წყაროების მიხედვით, „იოტნეს.. ჯიქნი თურქთაგან..., ხოლო ჯიქნი დაემკვიდრდნეს ბოლოსა აფხაზეთისასა“ (ქართლის ცხოვრება). დაახლ. V ს-იდან ზიხები სათავეში ჩაუდგნენ ა-ის ტომთა კავშირს. VIII—IX სს. მიჯნაზე ჯიქეთი შავიზღვისპირეთის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი ცენტრი გახდა. X ს. რუს. წყაროები ა-ს  კ ა ს ო გ ე ბ ს  უწოდებენ; აღმოსავლური (სპარსული, არაბული) — კაშაკებს (ყაშაყებს), კეშეკებს; ქართული — ქაშაგებს. მონღოლთა შემოსევის დროიდან ა. ჩერქეზებად იწოდებიან. XIII—XIV სს. ა-ის ნაწილი (ყაბარდოელები) მდ. თერგის აუზში დასახლდა. ყუბანსა და შავიზღვისპირეთში დარჩენილ ა-გან კი წარმოიშვა ადიღეელი ხალხი. კულტურისა და ყოფის თავისებურებით (ტანსაცმელი, იარაღი, საოჯახო წყობა, რწმენა-წარმოდგენები, ფოლკლორი და სხვ.) კავკ. აბორიგენ ხალხებს ენათესავებიან, განსაკუთრებით აბაზებსა და აფხაზებს.

1830 ა-ის საერთო რაოდენობა 1.082 ათ. კაცს უდრიდა. ყველაზე მრავალრიცხოვანი იყო შაფსუღთა ტომი (300 ათ.).

დღეს ადიღეელები უმეტესად *ადიღეს ავტონომიურ ოლქში* ცხოვრობენ, ყაბარდოელები — *ყაბარდო-ბალყარეთის ავტონომიურ საბჭოთა სოციალისტურ რესპუბლიკაში,* ჩერქეზები—*ყარაჩაი-ჩერქეზეთის ავტონომიურ ოლქში.*

*ლიტ.*: Н о г м о в  Ш. Б., История адыгейского народа..., Нальчик, 1958.

*ა. რობაქიძე.*

**ადიღეელები** (საკ. სახელწ. ა დ ი ღ ე), ჩრდ.-დას. კავკასიის აბორიგენი ხალხი. ცხოვრობენ კრასნოდარის მხარის ადიღეს აო-ში, ლაზარევსკაიას, ტუაფსესა და ნოვოკუბანსკის რ-ნებში, სულ სსრკ-ში 100 ათ. კაცი (1970). ა-ის დიდი ნაწილი XIX ს. 60-იან წწ. თურქეთში გადასახლდა. ა. მონათესავე *ყაბარდოელებსა* და *ჩერქეზებთან* ერთად კავკ. უძველეს მკვიდრთა *ადიღეების* შთამომავალნი არიან. ლაპარაკობენ *ადიღეურ ენაზე.* ანთროპოლოგიურად ყველაზე მეტად ყაბარდოელებს ჰგვანან. XVI ს-მდე ქრისტიანები იყვნენ, შემდეგ მათ შორის ისლამმა (სუნიზმი) მოიკიდა ფეხი. XIII—XIV სს-ში ადიღეების ერთი ნაწილი თერგის აუზში, თანამედროვე ყაბარდოს ტერიტორიაზე გადასახლდა, მეორე — ყუბანსა და შავიზღვისპირეთში დარჩა. სწორედ ეს დასავლეთი ტომები გახდნენ ა-ის უშუალო წინაპრები. ამ ჯგუფში XVIII—XIX სს. შედიოდნენ *ნათხვაჯები, ბჟედუღები, აბაძეხები, შაფსუღები, ჭემგუელები,* ბესლენეები და სხვა მცირე ტომები (სადღეისოდ ტომობრივი დაყოფა აღარ არსებობს) ა-ის საზ. ცხოვრება ფეოდ.-პატრიარქალური ხასიათისა იყო. ისინი უპირატესად სოფლის თემებად ცხოვრობდნენ, მისდევდნენ მიწათმოქმედებას, მესაქონლეობას, მებაღეობას. ოქტ. რევოლუციის შემდეგ მათი ყოფა და კულტურა ძირეულად შეიცვალა (იხ. *ადიღეს ავტონომიური ოლქი*).

*ლიტ.*: А у т л е в  М. Г., З е в а к и н  Е. С., Х о р е т л е в  А. О., Адыги, Майкоп, 1957; Народы Кавказа, т. 1, М., 1960.

**ადიღეს ავტონომიური ოლქი,** ა დ ი-



ადიდა: 1. თვალაკი; 2. ადიდის დაფა.

**ა დ ი ღ ე ს  ა ო**




**ღ ე**, შედის რსფსრ კრასნოდარის მხარის შემადგენლობაში. შეიქმნა 1922 წ. 27 ივლ. ფართ. 7,6 ათ. *კმ*². მოსახლ. 397,0 ათ. კაცი (1974). ა-ში 6 ადმ. რ-ნი, 1 ქალაქი და 4 დაბაა. ცენტრი — ქ. მაიკოპი (124 ათ. მცხ., 1970).

**ბუნება.** ა. მდებარეობს ჩრდილო კავკასიაში, მდ. ყუბანის მარცხენა ნაპირეთში. ოლქის ძირითადი ნაწილი ყუბანისპირა დახრილ ვაკესა და კავკასიონის ჩრდ.-დას. მთისწინეთს უჭირავს. უკიდურესი სამხრ. ნაწილი მთიანია, სიმაღლე 3238 *მ* აღწევს (მთა ჩუგუში). ჰავა ზომიერად თბილი და ნოტიოა. იანვ. საშ. ტემპ-რა ქ. მაიკოპში — 1,6°C, ივლ. 22,2°C. ნალექების საშ. წლ. რაოდენობა დაახლ. 700 *მმ*. ა-ს ტერიტ-ზე მიედინება მდ. ყუბანი და მისი შენაკადები: ლაბა, შხაგვაშა, ფსეყუფსი, აფიფსი, ფშიში და სხვ. მდ. ყუბანის ჩამონადენს აწესრიგებს ტშჩიკისა და შაფსუღის წყალსაცავები, რ-თა საერთო ტევადობაა 520 მლნ. *მ*³; აგებულია აგრეთვე ოქტომბრისა და შინჟის წყალსაცავები. ოლქის მნიშვნელოვან ნაწილში შავმიწა ნიადაგია. დიდი ფართობი უჭირავს ლია-ლელიან მდელოს, მდელო-ჭაობისა და მთა-ტყის ნიადაგებს. მთისწინეთი და მთიანი ზონა დაფარულია ტყით. ტყეს მთელი ფართობის 39,2% უკავია; გვხვდება მუხა, წიფელი, რცხილა, ნეკერჩხალი, იფანი. არის სოჭის, ნაძვისა და ფიჭვის ტყეებიც. ბევრია ველური კენკრა. ა-ს ტერიტორიაზეა (მთიან ზონაში) კავკ. ნაკრძალის ძირითადი ნაწილი.

**მოსახლეობა.** მკვიდრი მოსახლეობა *ადიღეელებია,* ცხოვრობენ აგრეთვე რუსები და სხვ. საშ. სიმჭიდროვე 1 *კმ*²-ზე 51 კაცი, ქალაქის მოსახლ. 40% (1970).

**ისტორიული ცნობა.** ა-ს ტერიტორიაზე აღმოჩენილი ადამიანის უძველესი კვალი ძვ. ქვის ხანას განეკუთვნება. ცნობილია ქვედა და ზედა პალეოლითის ხანის ნასახლარები. ძვ. წ. III ათასწლ. ა-ს ტერიტორიაზე გავრცელებულია *მაიკოპის კულტურა*. ადიღეები *მეოტების* სახელითაც იყვნენ ცნობილი; მეოტები აერთიანებდნენ *კერკეტებს, ზიხებს,* ფსესებს, *სინდებსა* და სხვ. ტომები (იხ. *ადიღეები*). ძვ. წ. V ს. სინდებმა დამოუკიდებელი სამეფო შექმნეს, მაგრამ ძვ. წ. IV ს-იდან ისინი ბოსფორის სამეფოს პოლიტ. გავლენაში მოექცნენ. მომდევნო საუკუნეებში ადიღეებმა განიცადეს სკვითებისა და სარმატების ეთნ.-კულტ. ზეგავლენა. I ს-ში ა-ს ალანები შეესივნენ, ხოლო IV ს-ში — ჰუნები. I ს-ში გაძლიერდა ზიხების ტომი, რ-იც V—X სს-ში სათავეში ედგა ადიღურ ტომთა კავშირს. „ზიხი" ქართ. წყაროებში მოხსენიებული „ჯიქის" შესატყვისია. ძვ. ქართ. წყაროების „ჯიქეთი" მთელ ა-საც გულისხმობდა. ადიღეები საქართველოში „ქაშაგების", „ქაშქების" სახელითაც არიან ცნობილი, სვანები მათ დღესაც „ქაშქებს" უწოდებენ.

IV—X სს. ადიღეები ვაჭრობდნენ ყირიმთან, ამიერკავკასიასთან, ირანთან, კიევის რუსეთსა და ბიზანტიასთან. VI—X სს-ში ბიზანტიამ ა. თავის გავლენას დაუმორჩილა და იქ ქრისტიანობის გავრცელებას შეუდგა. XIII—XIV სს. ადიღეებს გამოეყვნენ ყაბარდოელები და ჩრდ. კავკ. ცენტრ. ნაწილში დასახლდნენ. დაახლ. XIII ს-იდან დას. ადიღეური ტომები ადიღეელ ხალხად ჩამოყალიბდნენ (იხ. *ადიღეელები*). ამავე პერიოდში ნელი ტემპით ვითარდებოდა ფეოდ. ურთიერთობა. ადიღეელები მისდევდნენ მესაქონლეობას, მიწათმოქმედებას, მეთევზეობას, მეფუტკრეობას. ვითარდებოდა ხელოსნობა — ოქრომჭედლობა, მეთუნეობა, ლითონდამუშავება, მჭედლობა და სხვ. მეურნეობა ძირითადად ნატურალურ ხასიათს ატარებდა. XIII—XV სს. ა. ვაჭრობდა ჩრდ. შავიზღვისპირეთის გენუის კოლონიებთან. გაჰქონდათ უმთავრესად თაფლი, ცვილი, ხილი, ბეწვეული და სხვ.

ადიღე-საქართველოს ურთიერთობას ხანგრძლივი ისტორია აქვს. ლეონტი მროველის ცნობით, მეფეების — აზორკისა და არმაზელის დროს (I ს.) ქართლის ლაშქარში ჯიქებიც ყოფილან. ჯუანშერის ცნობით, 455 ეს მხარე ლაშქრით გაუვლია ვახტანგ გორგასალს. 656 კონსტანტინოპოლის VI მსოფლიო საეკლ. კრებამ ჯიქეთის ეპარქია მცხეთის საკათალიკოსოს დაუქვემდებარა. XII—XIII სს. ა. საქართვ. პოლიტ. გავლენაში მოექცა და აქ ამჯერად ქრისტიანობის გამავრცელებლად საქართვ. გვევლინება.

XIII ს. ა-ს ნაწილი ოქროს ურდომ დაიმორჩილა; XVI ს-იდან განიცდიდა ოსმალეთისა და ყირიმის სახანოს პოლიტ. ექსპანსიას. ამავე დროიდან გავრცელდა ისლამი. ფიზ. განადგურების საშიშროებამ ადიღეელები აიძულა მფარველობა რუსეთისათვის ეთხოვათ. 1552 რუსეთში გაიგზავნა პირველი ელჩობა, რ-მაც მეფეს ყირიმის ხანისაგან ა-ს დაცვა სთხოვა. 1555—57 მოეწყო ახალი ელჩობანი, რ-ებშიც ადიღეელებთან ერთად ჩერქეზებიც და ყაბარდოელებიც მონაწილეობდნენ. 1557 ითვლება რუსეთის მფარველობაში ადიღეელების ნებაყოფლობით შესვლის ოფიც. თარიღად. ფაქტობრივად ა-ს ტერიტ. რუსეთს შეუერთდა 1830—60-იან წწ-ში (იხ. *კავკასიის ომები*). რუსეთის გაბატონებას ჩრდ. კავკასიაში ხელს უშლიდა *შამილის* კოალიცია, რ-შიც ადიღეელთა ზოგიერთი ტომიც მონაწილეობდა *მუჰამედ-ემინის* ხელმძღვანელობით. მეფის რუსეთის მკაცრი კოლონ. რეჟიმისა და პროთურქ. აგიტაციის შედეგად ადიღეელთა ნაწილი ოსმალეთში გადასახლდა. მიუხედავად მეფის რუსეთის მკაცრი კოლონ. რეჟიმისა, ა-ს რუსეთთან შეერთებამ პროგრ. როლი ითამაშა ადიღეელი ხალხის ისტორიაში. ადიღეელები გაეცნენ რუსეთის მოწინავე კულტურას, ეზიარნენ პროგრ. და რევ. იდეებს.

ოქტ. რევოლუციამდე ა. იყო ადრინდ. ფეოდ. ქვეყანა კაპიტალიზმის ჩანასახით. ღარიბ გლეხობას, რ-იც მთელი მოსახლეობის 40%-ს შეადგენდა, ეჭირა სახნავ-სათესი მიწის 17%, უმთავრესად ჭაობიან რ-ნებში. მოსახლ. მესამედს არ ჰქონდა მიწის დასამუშავებელი იარაღი, არ ჰყავდა მუშა საქონელი, ძროხები, ხოლო 1/5-ს მიწაც არ გააჩნდა. ოლქში თითქმის არ იყო სამრეწვ. საწარმოები, თუ მხედველობაში არ მივიღებთ რამდენიმე შინამრეწვ. სახელოსნოს. 1918 იანვ. მაიკოპში საბჭ. ხელისუფლება დამყარდა, ხოლო მაისში შეიქმნა ყუბან-შავიზღვისპირეთის საბჭ. რესპ., რ-ის შემადგენლობაში ადიღეელებით დასახლებული ტერიტორიაც შევიდა. ჩამოყალიბდა მთიელთა საქმეების კომისარიატი, რ-საც ადიღეელი ბოლშევიკი მ. შოვგენოვი, ხოლო შემდეგ აფხაზი რევოლუციონერი ე. ეშბა ხელმძღვანელობდა. 1918 შემოდგომაზე ყუბანისპირეთი თეთრგვარდიელებმა დაიკავეს, მაგრამ 1920 მარტში საბჭ. ხელისუფლება კვლავ აღდგა. ყუბანისპირეთის მშრომელთა ბრძოლას საბჭ. ხელისუფლების გამარჯვებისათვის უშუალოდ ხელმძღვანელობდა სერგო ორჯონიკიძე. 1920 წ. 11 დეკ. ყუბან-შავიზღვისპირეთის რევკომის დადგენილებით ადიღეური რ-ნები დამოუკიდებელ ადმ. ერთეულად გამოიყო. 1922 წ. 27 ივლ. სრულიად რუსეთის ცაკ-ის პრეზიდიუმის დეკრეტით ადიღეელებით დასახლებულ ტერიტორიაზე შეიქმნა ჩერქეზეთის (ადიღეს) ა. ო., რ-იც 1928 ივლისში ადიღეს ავტონ. ოლქად გადაკეთდა.

საბჭ. ხელისუფლების წლებში ა. გადაიქცა ინდუსტრ.-აგრ. მხარედ, განვითარდა მრეწვ. სხვადასხვა დარგი, შეიქმნა მოწინავე, მექანიზებული სოფ. მეურნეობა. მკვეთრად შეიცვალა ოლქის კულტ. სახე.

დიდმა სამამულო ომმა შეაფერხა ა-ს სახ. მეურნ. და კულტურის განვითარება. 1942 აგვისტოში ა-ს ტერიტ. ოკუპირებულ იქნა გერმ. ფაშისტ დამპყრობთა მიერ. 1943 თებერვალში საბჭ. ჯარმა გაათავისუფლა ა-ს მთელი ტერიტორია. ბრძოლაში გამოჩენილი მამაცობისა და გმირობისათვის ადიღეს 35 მკვიდრს (მ. შ. 7 ადიღეელს) მიენიჭა საბჭ. კავშ. გმირის წოდება, ხოლო ოლქის 15 ათ-მდე ომის მონაწილე, (მ. შ. 5 ათ. ადიღეელი) დაჯილდოებულია ორდენებითა და მედლებით.

სამამულო ომის დამთავრების შემდეგ ა-ს მშრომელებმა მოკლე დროში აღადგინეს ომის შედეგად დანგრეული მეურნეობა. 1957 სსრკ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის ბრძანებულებით ა. ლენინის ორდენით დაჯილდოვდა, ხოლო 1972 წ. 29 დეკ. — ხალხთა მეგობრობის ორდენით.



მდინარე ბელაია.

**ადიღეს ავტონომიური ოლქი**

| | |
|---|---|
| ფართობი | 7,6 ათ. კმ² |
| მოსახლეობა | 397,0 ათ. კაცი (1974) |
| ადმ. რაიონი | 6 |
| ქალაქი | 1 |
| დაბა | 4 |
| ცენტრი ქ. მაიკოპი | |
| კოლმეურნეობა | 43 |
| საბჭოთა მეურნეობა | 19 |

**სახალხო მეურნეობა.** წამყვანი დარგია მ რ ე წ ვ ე ლ ო ბ ა. უმნიშვნელოვანესი დარგებია კვების (იძლევა მთელი სამრეწვ. პროდ. დაახლ. 1/2), ხე-ტყისა და ხის დასამუშ. მრეწვ., აირის მოპოვება და მანქანათმშენებლობა. მრეწვ. მთლიანი პროდუქცია 1940 — 68 წწ-ში 5,3-ჯერ გაიზარდა. შვიდწლედის მანძილზე (1959—65) სამრეწ. პროდუქციის წარმოება 1,7-ჯერ გადიდდა. ოლქს ელექტროენერგიით ამარაგებს 2 ჰესი (მდ. შხაგვაშა). 1973 მათ 140,4 მლნ. *კვტ. სთ* ელექტროენერგია გამოიმუშავეს. კვების მრეწვ. დარგებიდან აღსანიშნავია კონსერვის (160,2 მლნ. პირობითი ქილა, 1973), ღვინის, ზეთსახდელი, თამბაქო-საფერმენტაციო, ეთერზეთების, ხორცის (მაიკოპის ხორცკომბინატი), შაქრის (ადიღეს შაქრის ქ-ნა) წარმოება. ოლქშია სსრკ ერთ-ერთი უდიდესი ხის დასამუშ.-საავეჯო ფირმა „დრუჟბა“, ცელულოზა-მუყაოს კომბინატი, ხის სახერხი და ხის დასამუშ. რამდენიმე ქ-ნა. 1973 დამზადდა 21,4 მლნ. მან. ავეჯი. მანქანათმშ. მთავარი საწარმოებია ჩარხსაშენებელი ქ-ნა, ქ-ნები „სტანკონორმალი“ და მანქანათმშენებელი (მაიკოპში). ა-ში არის ბუნებრივი აირის საბადოები (4,7 მლრდ. $მ^3$, 1973).

1971 ს ო ფ. მ ე უ რ ნ ე ო ბ ი ს სავარგულები ა-ს მიწის ფონდის 48,9% შეადგენდა. სავარგულების სტრუქტურაში სახნავ მიწას ეკავა 74,3%, სათიბსა და საძოვარს — 22,6%, ვენახს — 2,3%. ოლქში 43 კოლ-ბა და 19 საბჭ. მეურნეობაა. კოლ-ბებსა და საბჭ. მეურნეობებში ნათესების 45,9% უკავია მარცვლეულ კულტურებს, მ. შ. ხორბლისა და სიმინდის ხვ. წ. დაახლ. 77% შეადგენს. ტექ. კულტურებიდან 15,3% სამრეწვ. მნიშვნელობისაა (მზესუმზირა, შაქრის ჭარხალი, სამხრეთული კენაფი, თამბაქო, ეთერზეთოვანი კულტურები). მოჰყავთ კარტოფილი, მისდევენ მებოსტნეობასა და მებაღჩეობას (2,3%). მთისწინეთში აშენებენ ჩაის. განვითარებულია მეცხოველეობა (1974 წ. 1 იანვ. ოლქში იყო მსხვ. რქ. საქონელი 163 ათ. სული, თხა და ცხვარი 118 ათ., ღორი 107 ათ.), მეფრინველეობა და მეფუტკრეობა.

ტ რ ა ნ ს პ ო რ ტ ი ს მთავარი სახეებია სარკინიგზო ტრანსპ. (მაგისტრალები ნოვოროსიისკ—კრასნოდარი, არმავირ—ტუაფსე, ბელორეჩენსკ—ხაჯოხი) და საავტომობილო ტრანსპორტი. შენდება ტრანსკავკ. ავტომაგისტრალი მაიკოპ—დაგომისი. არის სამდინარო (მდ. ყუბანზე) და საჰაერო (აეროპორტი მაიკოპში) მიმოსვლა.

ა-ში გამოიყოფა ორი ეკონ. რაიონი: დ ა ს ა ვ ლ ე თ ი (ანუ ყუბანისპირა), სადაც მოჰყავთ მარცვლეული და ბოსტნეული, მისდევენ მეცხოველეობასა და მეფრინველეობას; განვითარებულია სას.-სამ. ნედლეულის გადასამუშ. მრეწ., და ა ღ მ ო ს ა ვ ლ ე თ ი (მთისწინა და მთიანი) რ-ნი, სადაც განვითარებულია სატყეო მეურნ., ხის დასამუშ. და კვების მრეწვ.; სოფ. მეურნეობაში ჭარბობს მარცვლეული და ტექ. კულტურები. მისდევენ აგრეთვე მებაღეობა-მევენახეობას. ვითარდება ტურიზმი.

**ჯანდაცვა.** 1974 წ. 1 იანვ. ა-ში იყო 899 ექიმი (464 კაცზე 1 ექიმი) და საშ. განათლების 3018 მედმუშაკი, 4180 საავადმყოფოს საწოლი (10000 კაცზე 98,3 საწოლი). ოლქის ტერიტ-ზე გოგირდწყალბადისა და ქლორიდულ-ნატრიუმიანი მინერ. წყაროებია.

**სახალხო განათლება.** დამწერლობა ადიღეურ ენაზე დიდი ოქტ. სოციალ. რევოლუციის შემდეგ შეიქმნა. 1973/74 სასწ. წ. ა-ს ზოგადსაგანმან. სკოლებში სწავლობდა 78,2 ათ. მოსწავლე. ა-ში არის 6 საშ. სპეცსასწავლებელი (6,5 ათ. მოსწ.), ადიღეს პედ. ინ-ტი (3,5 ათ-ზე მეტი სტუდ.), ადიღეს სამეცნ.-კვლ. ინ-ტი, ისტ.-მხარეთმცოდნეობის მუზეუმი (ქ. მაიკოპი), 166 მასობრივი ბ-კა, 171 საკლუბო დაწესებულება და 275 კინოდანადგარი.

**ბეჭდვითი სიტყვა, რადიომაუწყებლობა.** ა-ში გამოდის საოლქო გაზეთები: „სოციალისტიჩესკე ადიღეი“ (1923-იდან) ადიღეურ ენაზე და „ადიგეისკაია პრავდა“ (1922-იდან) რუს. ენაზე; გამოდის აგრეთვე 6 რაიონული გაზეთი. საოლქო რადიომაუწყებლობის გადაცემები ადიღეურ და რუს. ენებზეა. ეწყობა მოსკოვისა და კრასნოდარის რადიოგადაცემათა რეტრანსლაცია. ოლქი სატელევიზიო გადაცემებს იღებს კრასნოდარის ტელესტუდიიდან.

**ლიტერატურა.** ადიღეური ლიტ-რა შეიქმნა საბჭ. ხელისუფლების პერიოდში. იგი ჩამოყალიბდა მდიდარი ზეპირსიტყვიერების საფუძველზე და საბჭოთა, არსებითად რუსული, ლიტ-რის გავლენით. ადიღეური ხალხ. შემოქმედების ნიმუშები (ნართული ეპოსი, სიმღერა-მოთქმა — ღიბზა და სხვ.) თაობიდან თაობას გადაეცემოდა. ხალხ. პოეზიის შემოქმედნი (უსაკვა) განსაკუთრებული პატივისცემით სარგებლობდნენ. სახალხო მთქმელებიდან აღსანიშნავია აშუღი ცუღ *თეუცეჟი* (თევცვეჟი), რ-ის ლექსებში ასახულია ადიღეელი ხალხის ისტ. წარსული და თანამედროვე ცხოვრება.

ადიღეური პროზის ფუძემდებელმა თ. *კერაშმა* (კერაშევი, დ. 1902) გამოაქვეყნა მაღალმხატვრული რომანები „გზა ბედნიერებისაკენ“ (ბოლო რედ. 1947, სახელმწ. პრემია, 1948), რ-შიც ასახულია კლასობრივი ბრძოლა აულებში საკოლმეურნეო წყობილების გამარჯვებამდე, და „ოცნებასთან შეჯიბრება“ (1955), მოთხრ. „შაფსუღების ქალიშვილი“ (1951) და სხვ.

თანამედროვე პროზაიკოსთაგან აღსანიშნავი არიან: ა. ევთიხი (დ. 1915), რ-იც წერს ადიღეურ და რუს. ენებზე (მოთხრ. კრებ. „დიდი ძალა“, 1940; მოთხრ. „ჩვენთან აულში“, 1953), ი. თლუსთენი (დ. 1913; მოთხრ. „ჩაუმქრალი სინათლე“, 1949; რომანი „ყველაფერი გაზაფხულზე დაიწყო“), დ. ქასთანი (კოსტანოვი, დ. 1912; რომანი „მდინარეთა შერთვა“, 1957 და სხვ.), ჰ. აშინი (აშინოვი; მოთხრ. კრებ. „ხეები ქარში“, „მხედარი გადადის შმაგ მდინარეზე“, 1966) და სხვ.

ადიღეური პოეზიის ფუძემდებელი ა. ჰათხვა (ხატკოვი, 1901—37) უმღერის ახალ ცხოვრებას, ადამიანის სიკეთეს, მის ღირსებას. პოეტური პათოსითაა გამსჭვალული დიდი სამამულო ომის გმირის ხ. ანდრიხვაის (ანდრუხაევის, 1921—41) ლექსები. მ. ფარანუყვას (ფარანუკი, 1912 — 70) ეკუთვნის პოემა „ურაზა“ (1929), ლექსების კრებ. „ბედნიერთა სიმღერა“ (1955). თანამედროვე პოეტები არიან: კ. ჟანე (დ. 1919), ს. იაჰუთლი (დ. 1914), ი. მაშბაში (დ. 1930), ა. ჰადაღატლა (დ. 1922), ჰ. ბერეთარი (დ. 1931) და სხვ.

**არქიტექტურა და სახვითი ხელოვნება.** ა-ს კულტურა უძველეს ხანაში ჩაისახა. ოქროსა და ვერცხლის ჭურჭელი, ლომისა და ხარის ფიგურები (მაიკოპის ყორღანიდან) და მრავალრიცხოვანი დოლმენი ბრინჯაოს ეპოქას განეკუთვნება. რკინის ადრინდ. ხანას ეკუთვნის კელერმესის ყორღანებში აღმოჩენილი „ცხოველური სტილის“ საუკეთესო ნიმუშები, საიუველირო ნაწარმი, კერამიკა, აგრეთვე საკულტო და საცხოვრ. შენობებისა და ციხესიმაგრეების ნაშთები. საუკუნეების მანძილზე ადიღეელები მოწნულ, თიხით შელესილ და ჩალის სახურავიან სახლებში ცხოვრობდნენ. XIX ს. დაიწყეს კრამიტით ან თუნუქით გადახურული ხის სახლების აგება. საბჭოთა ხანაში აულები ერთიანი გეგმით შენდება. საშენ მასალად იყენებენ ხეს, ბეტონს, აგურს. აშენდა სკოლები, საავადმყოფოები, კლუბები. მაიკოპში აიგო მრავალსართულიანი საცხოვრ. და საზ. შენობები, აღმართულია მრავალი ქანდაკება და მონუმენტური ძეგლი, ჩაისახა აგრეთვე დაზგური სახვ. ხელოვნება. ა-ში მუშაობენ ფერმწერები ი. სოკოლოვი, ვ. მეხედი, ე. ოვჩარენკო, დ. მელნიკოვი, ვ. დოლგოვი, დ. მარათიყვა (მერეტუკოვი) და სხვ.

**მუსიკა.** ა-ს ხალხური მუს. შემოქმედება მოიცავს სასიმღერო და საცეკვაო მუსიკას. იგი ემყარება მაჟორისა და მინორის დიატონიკურ კილოებს. მისთვის დამახასიათებელია რიტმული მრავალფეროვნება, ორხმიანობა, სადაც საყრდენ ინტერვალებს კვარტები, კვინტები და ოქტავები შეადგენს. ხალხში პოპულარულია სასიმღერო ჟანრი ორედი (მამაკაცთა სიმღერა). ადიღეური ხალხური საკრავებია: ყამილი (ფლეიტის მსგავსი სასულე საკრავი), შიჭაფშინი (ხემიანი), ფხაჭიჩი (დასარტყამი). XIX ს. შუა წწ-იდან გავრცელდა გარმონი. ხალხური ცეკვებია: უჯი, ზაფაკვა, ზაგათლიატი, ისლამი. ადიღეური მუს. ფოლკლორის შემკრებნი და მკვლევრები არიან ნ. მირონოვი, მ. გნესინი, ა. გრებნევი. ა-ში შექმნილია საოლქო ფილარმონია, ცეკვის სახელმწ. ანსამბლი „ნალმესი“. ადიღეურ პროფეს. მუსიკაში ძირითადად განვითარებულია სასიმღერო ჟანრი. კომპოზიტორები არიან: უ. თხაბისიმი (თხაბისიმოვი), მ. ბისიჯვი (ბისიჯევი), გ. სამაგუ (სამოგოვა), კ. თიქვა (ტუკო) და სხვ. მომღერლები — რსფსრ დამს. არტ. ზ. ჭიჭი (ჩიჩევა), რ. შაუაჟი (შეოჟევა), გ. სამაგუ (სემოგოვა), მომღერალი კ. ჰეიშხვა და სხვ.

**თეატრი.** თეატრ. ხელოვნ. ელემენტები, გვხვდება ადიღეურ ხალხურ სანახა-

**ადიღეს ავტონომიური ოლქი**

**სავარგულების სტრუქტურა**

(პროცენტობით, 1971)

| | |
|---|---|
| სახნავი მიწა | 74,3 |
| სათიბ-საძოვარი | 22,6 |
| ვენახი | 2,3 |

**მეცხოველეობა**

(ათასობით, 1974 წ. 1 იანვარი)

| | |
|---|---|
| მსხვილი რქოსანი საქონელი | 163 |
| თხა და ცხვარი | 118 |
| ღორი | 107 |

მაიკოპი. ლენინის სახელობის მოედანი.



მაიკოპი. რკინიგზის ვაგზალი.

ობებსა და დღესასწაულებში. XIX ს. თავადების კარზე ყმა მსახიობთა მონაწილეობით იდგმებოდა თეატრ. წარმოდგენები.

პროფეს. თეატრი ჩამოყალიბდა საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ. თვითმოქმედი თეატრ. წრეების საფუძველზე 1927 შეიქმნა მოსწავლეთა თეატრი, სადაც დაიდგა ადიღეელი დრამატურგების პიესები: მ. თხარყვახვას (თხარკახოვი) „კასეი“, ი ცეის „კოჩასი“ და სხვ. 1933 კრასნოდარში დაარსდა თეატრ. ტექნიკუმი; მისმა აღზრდილებმა 1936 ჩამოაყალიბეს ა-ს საოლქო საკოლმ. თეატრი, სადაც იდგმებოდა საბჭ. დრამატურგებისა და ადიღ. ავტორების ნაწარმოებები. 1941 მაიკოპში შეიქმნა ა. პუშკინის სახ. საოლქო თეატრი რუს. და ადიღეური დასებით. დიდი სამამულო ომის წლებში თეატრი დაიხურა. რუს. დასმა მუშაობა განაახლა 1943, ადიღეურმა — 1958. თეატრი დგამს ადიღ. დრამატურგების გ. სხაფლოკის, ა. ხაჩაკის, ე. მამისა და და სხვ., აგრეთვე სსრკ ხალხთა და უცხოელ დრამატურგთა პიესებს. თეატრის მოღვაწეები არიან რსფსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე მ. ახაჯაკვა (ახეჯაკოვი), რსფსრ დამს. არტისტები ნ. შხაკუმიდა (სხაკუმიდოვა), უ. ცეი, ი. ჭიჭი და სხვ.

*ლიტ.*: В братской семье народов. Сб. ст., Майкоп, 1972; Кубань родная. [Сб. очерков], Краснодар, 1957; Кэстан Д. Г., Шъхъалахъу А. А., Адыгэ советскэ литератур, Мыекъуапэ, 1966; Очерки истории Адыгеи, т. 1, Майкоп, 1957; 40 лет автономии Адыгеи. Сб. ст., Майкоп, 1962; Формозов А. А., Каменный век и энеолит Прикубанья, М., 1965; Шабанова Е. М., Тембот Керашев, Майкоп, 1959; Шовгенов М. М., Адыгейский театр, Тб , 1970.



ადიში. წმ. გიორგის ეკლესიის მოხატულობა. «გველეშაპისაგან მეფის ასულის დახსნა». ფრაგმენტი. XI—XII სს.

**ადიღეური ენა,** იბერიულ-კავკასიურ ენათა აფხ.-ადიღური ჯგუფის ახალდამწერლობიანი ენა გავრცელებულია ადიღეს ავტონ. ოლქსა და კრასნოდარის მხარის ტუაფსესა და ლაზარევსკაიას რ-ნებში. ა. ე-ზე ლაპარაკობს 96,5 ათ. კაცი (1970). აქვს ოთხი დიალექტი: ჭემგუური, აბძახური, ბჟედუღური და შაფსუღური. სალიტ. ენის საფუძველია ჭემგუური დიალექტი, რ-საც შედარებით მარტივი კონსონანტური სისტემა ახასიათებს.

ა. ე-ის ხმოვანთა სისტემა მარტივია. გამოიყოფა სამი ხმოვანი ა, ǝ. და ყ. ეს ხმოვნები ǝ და ჸ სონანტებთან ქმნის დიფთონგებს. თანხმოვანთა სისტემა რთულია. ხშულები სამეულებრივი სისტემით არის წარმოდგენილი. უფრო ძველი — ოთხეულებრივი სისტემა შემონახული აქვს ბჟედუღურსა და შაფსუღურ კილოებს. შიშინა სიბილანტებში გამოიყოფა მაგარი და არამაგარი ფონემები. სპეციფ. ფონემებია: სისინ-შიშინა სპირანტები, ლაბიალიზებული თანხმოვნები, შუაენისმიერი სპირანტები, ლატერალები, ფარინგალური და ლარინგალური თანხმოვნები. ფუძეებს სრულხმოვნობა ახასიათებს.



ადიში. მაცხოვრის ეკლესია. X—XI სს.

ა. ე-ში სახელთა სისტემა მარტივია, ზმნისა — რთული. არსებით სახელს აქვს ბრუნვის, რიცხვის, განსაზღვრებისა და კუთვნილების კატეგორიები. საკუთარი სახელები, როგორც წესი, არ დაირთავს სახელობითისა და ერგატივის ბრუნვათა აფიქსებს. რიცხვითი სახელები 30-მდე ათეულებრივი სისტემისაა, შემდეგ კი ოცეულებრივისა. ზმნა შეიძლება იყოს მონოპერსონალურიცა და პოლიპერსონალურიც. პირი პრეფიქსებითაა გამოხატული. გაირჩევა ორი რიგის პირის აფიქსები ნომინატივის რიგისა ს̲ჳ- (ჳ-თი გახმოვანებული) და ერგატივის რიგისა ს- (გაუხმოვანებელი). პოლიპერსონალურ ზმნაში პირველი ადგილი უჭირავს ნომინატივის რიგის პირის პრეფიქსს. დინამ. ზმნებს აქვს დრო-კილოთა რთული სისტემა. გამოიყოფა შემდეგი სიტყვაწარმოებითი კატეგორიები: კაუზატივის, ქცევის, თანაობის, საურთიერთო, საზიარო, პოტენციალისის, უნებურობისა და მიჩნევის. ზმნა გვარს ვერ არჩევს. მიმღეობას შეიძლება ერთდროულად ჰქონდეს როგორც ბრუნვის, ისე პირის აფიქსები. პრევერბთა სისტემა რთულია. ზმნური სიტყვაწარმოების ერთ-ერთი სახეობაა ინკორპორაცია. გარდამავალი ზმნა ერგატიული კონსტრუქციისაა. ჰიპოტაქსი არ არის განვითარებული. დამოკიდებული წინადადების ფუნქციას ასრულებს ზმნის ინფინიტივური ფორმები.

ლექსიკაში შეიმჩნევა ძველად შეთვისებული სიტყვები ქართ., ოსური, თურქ. და არაბ. ენებიდან. ამჟამად სალიტ. ენის ლექსიკა გამდიდრებულია რუსულიდან შესული სიტყვებით 1918 შეიქმნა ადიღეური ანბანი არაბ. გრაფ. საფუძველზე; 1927-იდან გავრცელდა ლათ. ანბანი; 1938-იდან დამწერლობა ეფუძნება რუს. გრაფიკას.

*ლიტ.*: ჯანაშია ს., შრომები, [ტ]. 4, თბ., 1968; Кумахов М. А., Адыгейский язык, წგნ.: Языки народов СССР. т. 4, М., 1967; Рогава Г. В., К вопросу о структуре именных основ и категориях грамматических классов в адыгских (черкесских) языках, Тб.,1956 (ბიბლიოგრ.); Рогава Г. В., Керашева З. И., Грамматика адыгейского языка, Краснодар — Майкоп, 1966; Яковлев Н. Ф., Ашхамаф Д. А., Грамматика адыгейского литературного языка, М.—Л., 1941.

*გ. როგავა.*

**ადიღური ანთროპოლოგიური ტიპი,** კავკასიის თანამედროვე მოსახლეობის ერთ-ერთი ძირითადი ტიპი. ხმელთაშუა-ბალკანური ტიპის ადგილობრივი ნაირსახეობაა. გვხვდება ადიღეელებში, ყაბარდოელებში, აბაზებსა, ჩერქეზებსა და კავკ. ჩრდ.-დას. ტერიტორიაზე მცხოვრებ ზოგიერთ სხვა ჯგუფში. ხასიათდება. შედარებით დაბალი *თავის მაჩვენებლით*, საშუალოზე მცირე სიმაღლით, ვიწრო ცხვირით, შედარებით ღია პიგმენტაციით და სხვ.

**ადიღური ენები,** იბერიულ-კავკასიურ ენათა ოჯახის აფხ.-ადიღურ ენათა ჯგუფის ერთ-ერთი შტო. შედის ადიღეური და ყაბარდოული. ორივე ახალდამწერლობიანი ენაა. ადიღეელებიცა და ყაბარდოელებიც მშობლიურ ენას უწოდებენ ადიღეურ ენას (ადიღა-ბზა) ა ე-ის პარალელურად საენათმეც. ლიტ-რაში ამავე მნიშვნელობით იხმარება ტერმინი „ჩერქეზული ენები“.

**ადიში,** ჰადიში, ალპ. კლდოვანი მწვერვალი ცენტრ. კავკასიონზე, მდ. ენგურის მარჯვ. შენაკად ადიშისჭალის სათავეში. ზ. დ. 4290 *მ*. აგებულია პალეოზოური გრანიტებით. ა-ის კალთები დაფარულია მყინვარებით.



სოფელი ადიში. საერთო ხედი.

**ადიში,** სოფელი მესტიის რ-ნში (იფარის სოფსაბჭო), მდ. ენგურის შენაკად ადიშისჭალის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 2040 *მ*, მესტიიდან 27 *კმ*. იფარის კოლ-ბა (მეცხოველეობა, მემინდვრეობა), რვაწლ. სკოლა, ბ-კა, საფერშლო-სამეანო პუნქტი, კავშირგაბმ. განყ-ბა. ა-ის მიდამოებში შუა საუკ. ქართ. ხელოვნ. მრავალი ძეგლია: კედლის მხატვრობით შემკული ოთხი ეკლესია, საცხოვრ. სახლები, კოშკები, ჭედური ხელოვნ. ნიმუშები. ეკლესიები დარბაზული ტიპისაა და განვითარებული შუა საუკ. ხანას განეკუთვნება. მაცხოვრის ეკლესიის (X—XI სს.) მოხატულობა (XII ს.) მაღალპროფ. ოსტატობით გამოირჩევა. წმ. გიორგის (სვანურად — ჯგრაგ) ეკლესიის მოხატულობა (XI ს. დასასრ. — XII ს. დასაწყ.) ასახავს წმ. გიორგის ცხოვრების ეპიზოდებს. მთავარანგელოზის ეკლესიის პრიმიტ მხატვრობა (XII ს.) ყურადღებას იპყრობს ნახატის გამომსახველობით. სოფლის დას-ით 3 *კმ*-ზე წმ. გიორგის ეკლესიაა, მის კედლებზე ძველი მხატვრობის მხოლოდ ფრაგმენტებიღა შემორჩენილა. კედლის მხატვრობის ამ ძეგლებში მოჩანს შუა საუკ. ქართ. მონუმენტური ფერწერის ე. წ. სვანური სკოლის სპეციფ. ნიშნები.

**ადიშის მყინვარი,** მყინვარი ცენტრ. კავკასიონის სამხრ. კალთაზე, მდ. ენგურის აუზში სიგრძე 9 *კმ*, ფართ. 12,9 *კმ*². ენის სიმაღლე 2298 *მ*-მდე; ხეობის ტიპისაა. საზრდოობს მწვ-ების თეთნულდის, გისტოლის, ადიშის და ლაქუცაის სამხრ. ფერდობებიდან ჩამონადენი მყინვარების ნაკადებით. ა. მ-იდან გამოედინება მდ. ადიშისჭალა. მისასვლელი გზა — სოფ. ადიშიდან.

**ადიშის ოთხთავი,** ძველი ქართული ენისა და მწერლობის უმნიშვნელოვანესი ძეგლი, თარიღიან ოთხთავთა შორის უძველესი (897) ნუსხა. გადაწერილია შატბერდის ლავრაში, ხელნაწერი ეტრატზეა შესრულებული (ზომა 30×25 *სმ*); ნაწერია მრგლოვანი ხელით, ორ სვეტად. 1—5 ფურცელი შემკულია მინიატიურებით. დაცული იყო ზემო სვანეთში, სოფ. ადიშში, (აქედან — სახელწოდება) ამჟამად ინახება მესტიის მხარეთმცოდნეობის მუზეუმში. ა ო რედაქციულად განკერძოებით დგას სხვა ოთხთავებისაგან. ძეგლში დაცულია მდიდარი ლექსიკა და თავისებური გრამატ ფორმები. ა. ო-ს კარგად იცნობენ და ინტენსიურად იკვლევენ როგორც ჩვენში, ისე უცხოეთში (ამერიკაში, ბელგიაში, გერმანიაში და სხვ.). გამოცემულია სამჯერ· 1916 ფოტოტიპიური ტექსტი გამოაქვეყნა ე. თაყაიშვილმა, მეორედ 1926—1955 პარიზში ცალკე წიგნებად გამოსცა ამერიკელმა ქართველოლოგმა რ. ბლეიკმა (გამოცემას ახლავს ვარიანტები ოპიზისა და ტბეთის ოთხთავებიდან, აგრეთვე მთელი ტექსტის ლათ. თარგმანი). მესამედ გამოქვეყნდა 1945 სერიაში „ძველი ქართული ენის ძეგლები“ (2).

*გამოც.*: შანიძე ა., ქართული ოთხთავის ორი ძველი რედაქცია სამი შატბერდული ხელნაწერის მიხედვით, თბ., 1945 (ძველი ქართული ენის ძეგლები, 2); Адышское евангелие (200 фототипических таблиц), изд. Е. С. Такайшвили, «Материалы по археологии Кавказа», 1916, в. 14.

*ლიტ.*: Хаханов А., Сванские ру-

копиcные евангелия. «Материалы по археологии Кавказа», 1901, в. 10.

*ი. იმნაიშვილი.*

**ადიშისჭალა,** ჰ ა დ ი შ ჭ ა ლ ა, მდინარე მესტიის რ-ნში, მდ. ენგურის მარჯვ. შენაკადი (ერთვის სოფ. ბოგრეშთან). სათავე — ადიშის მყინვარი. სიგრძე 14 *კმ*. აუზის ფართ. 80 *კმ²*. წყალუხვია. მიედინება იურული ასაკის თიხაფიქლებში.

**ადიჩა,** მდინარე იაკუტიის ასსრ-ში, მდ. იანის მარჯვ. შენაკადი. სიგრძე 715 *კმ*, აუზის ფართ. 89, 8 ათ. *კმ²*; სათავე ჩერსკის ქედის დას. კალთაზე აქვს. მიედინება ტაიგით დაფარულ ზეგნებს შორის. საზრდოობს თოვლისა და წვიმის წყლით. საშ. წლ. ხარჯი 485 *მ³/წმ* იყინება ოქტომბერში, ყინულძვრა — მაისში.

**ადიჯე** (Adige), მდინარე ჩრდ. იტალიაში. სიგრძე 410 *კმ*, აუზის ფართ. 14,7 ათ. *კმ²*; სათავე ეცტალის ალპების დას. ნაწილში აქვს. გადის ვენეციის დაბლობზე, ერთვის ადრიატიკის ზღვას და მდ. პოსთან ერთად ქმნის ერთიან ვრცელ დელტას. წყალდიდობა იცის გაზაფხულ-შემოდგომაზე. წყლის ხარჯი ამ პერიოდში 3500—4000 *მ³/წმ*. სანაოსნოა შესართავიდან 350 *კმ*-მდე. ა-ზე აგებულია ჰესი. მის ნაპირებზეა ქ-ები — ტრენტო, ვერონა.

**ადლერი** (Adler) გვიდო (1. XI. 1855. აიბენშიცი, — 15. II. 1941, ვენა), ავსტრიელი მუსიკათმცოდნე, ვენის მუსიკათმცოდნეობის სკოლის ფუძემდებელი, ვენის უნ-ტის პროფესორი (1898—1927). ა-ის ხელმძღვანელობით გამოიცა მრავალტომიანი შრომა „ავსტრიის მუსიკალური ხელოვნების ძეგლები“ (1894—1938). მისივე რედაქციით დაიბეჭდა კაპიტალური გამოკვლევა „მუსიკის ისტორიის სახელმძღვანელო“ (1924, მე-2 გამოც., 1930).

**ადლერი** (Adler) ვიქტორ (24. VI. 1852 — 11. XI. 1918), ავსტრიის სოციალ-დემოკრატიის ერთ-ერთი ლიდერი. პოლიტ. მოღვაწეობა დაიწყო როგორც ბურჟ. რადიკალმა და პანგერმანისტმა. ფ. ენგელსის გავლენით შეუდგა მარქსიზმის შესწავლას და დაუკავშირდა მუშათა მოძრაობას. შეიმუშავა ავსტრ. ს.-დ. პარტიის პროგრამის პროექტი, რ-იც მიიღო ჰაინფელდის დამფუძნებელმა ყრილობამ (31 დეკ. 1888 წ. — 1 იანვ. 1889 წ.). ა. მუშათა მოძრაობის მთავარ ამოცანად მიიჩნევდა საყოველთაო საარჩევნო უფლებისათვის ბრძოლას. იგი ვერ გაერკვა იმპერიალიზმის ეპოქის თავისებურებებში და ცდილობდა პარტიის საქმიანობა შემოეფარგლა მხოლოდ პარლამენტის ჩარჩოებით, უარყოფდა ბრძოლის რევ. მეთოდებს. I მსოფლიო ომის დროს ავსტრ. ს.-დ. პარტიის სხვა ლიდერებთან ერთად სოლიდარობას უცხადებდა გერმანიის სოციალ-შოვინისტებს, ცდილობდა აგრეთვე შესთანხმებოდა ანტანტის სოციალ-შოვინისტებს. ა. ქადაგებდა „კლასობრივ ზავს“ ავსტრიის პროლეტარიატსა და იმპერიალ. ბურჟუაზიას შორის; 1918 ა-მა ხელი შეუშალა მუშათა რევ. გამოსვლებს. 1918 ნოემბერში გახდა ავსტრ. საგარეო საქმეთა მინისტრი კ. რენერის მთავრობაში; მოითხოვდა ავსტრ. გერმანიასთან შეერთებას.

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., პროლეტარიატის ამოცანები ჩვენს რევოლუციაში, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 24, გვ. 72—73; მ ი ს ი ვ ე, რსდმპ ცენტრალური კომიტეტის წერილი — «ნაშე სლოვოს» რედაქციას, იქვე, ტ. 21, გვ. 190; მ ი ს ი ვ ე, საერთაშორისო სოციალისტური ბიუროს მეთერთმეტე სესია, იქვე, ტ. 16, გვ. 171—172; მ ი ს ი ვ ე, საერთაშორისო სოციალისტური ბიუროს სხდომა, იქვე, ტ. 15, გვ. 280—282.

**ადლერი** (Adler) მაქს (15. I. 1873—28. VI. 1937), ავსტრიელი ფილოსოფოსი, *ავსტრომარქსიზმის* თეორეტიკოსი; ვენის უნ-ტის პროფესორი. ერთ-ერთი გამომცემელი გამოკვლევათა სერიისა „მარქს-შტუდიენი“. აკრიტიკებდა მატერიალისტურ *ასახვის თეორიას* ნეოკანტიანური პოზიციებიდან, ხოლო დიალექტიკა დაჰყავდა მოვლენებს შორის ფუნქციური კავშირების შესახებ მოძღვრებაზე, რითაც მატერიალიზმსაც უარყოფდა. ისტ. მატერიალიზმი გაიგო როგორც „სოციალური ცდის თეორია“ თვით სოციალურის გაგებას კი საფუძვლად დაუდო საზ. ყოფიერებისა და საზ. ცნობიერების იგივეობის იდეალ. პრინციპი. ა-ის ფილოს. რევიზიონიზმი იყო რეფორმიზმის თეორ. დაფუძნების ცდა. ა. აქტიურად მონაწილეობდა ავსტრ. ს.-დ. პარტიის პოლიტ. საქმიანობაში. I მსოფლიო ომის დროს იყო „მემარცხენე ოპოზიციის“ ერთ-ერთი ლიდერი. 1918 ავსტრ. რევ. დროს მხარს უჭერდა პარტიის მონაწილეობას ბურჟ. მთავრობაში. უფრო გვიან მკაცრად მოითხოვდა ფაშიზმის წინააღმდეგ ბრძოლის გაძლიერებას და მიუთითებდა ოპორტუნისტული ტაქტიკის „დამღუპველ შედეგებზე“.

**ადლერი** (Adler) ფრიდრიხ (9. VII. 1879 — 2. I. 1960), ავსტრიის სოც.-დემოკრ. ერთ-ერთი ლიდერი. ვ. *ადლერის* შვილი. პარტიის „მემარცხენე-მარქსისტული“ — ცენტრისტული ჯგუფის წევრი, *ავსტრომარქსიზმის* თეორეტიკოსი. განათლებით ფიზიკოსი, ციურიხის უნ-ტის პრივატ-დოცენტი (1907—11). ფილოსოფიაში ეკლექტიკურად შეაერთა მის მიერ დამახინჯებული დიალექტ. მატერიალიზმი და ემპირიოკრიტიციზმი. ა-ის ფილოს. შეხედულებები მკაცრად გააკრიტიკა ვ. ი. ლენინმა „მატერიალიზმსა და ემპირიოკრიტიციზმში“. ა. I მსოფლიო ომის დროს იცავდა პროლეტარიატის ნეიტრალიტეტის პოლიტიკას იმპერიალ. ომში. 1916 მოკლა ავსტრ. პრემიერ-მინისტრი. პატიმრობიდან განთავისუფლების შემდეგ (1918) იყო ერთ-ერთი მოთავე 2 $\frac{1}{2}$ ინტერნაციონალის შექმნისა და მისი შემდგომი შეერთებისა II ინტერნაციონალთან. 1923—40 იყო ე. წ. სოციალისტური მუშათა ინტერნაციონალის აღმასკომის მდივანი. სიცოცხლის ბოლო წლებში დაკავშირებული იყო *სოციალისტური ინტერნაციონალის* ხელმძღვანელობასთან. ებრძოდა კომუნისტურ მოძრაობას, ავსტრიელებს ცალკე ერად არ მიიჩნევდა და მხარს უჭერდა *ანშლუსს*. 1946-იდან ციურიხში ცხოვრობდა.

**ადლერი,** ადრე დაბა, ახლა ქალაქ სოჭის ერთ-ერთი რ-ნი (რსფსრ კრასნოდარის მხარე) მდ. მზიმთის შესართავთან. ზღვისპირა კლიმ. კურორტი. რკინიგზის სადგ., აეროპორტი. ჩაის, მეფრინველეობის ფ-კები, თევზის ქ-ნა, საბჭ. მეურნეობები.

**ადლი,** სიგრძის საზომი ერთეული ძვ. საქართველოში. უდრიდა ორ *წყრთას*. ქართ. წერილობით წყაროებში იხსენიება XVI ს-იდან. საქართვ. რუსეთთან შეერთების შემდეგ რუს. არშინმა თანდათანობით შეზღუდა ა-ის ხმარების სფერო. ა., არშინთან ერთად, იხმარებოდა მეტრული სისტემის შემოღებამდე. დაახლ. 101,15 *სმ* უდრიდა.

**ადლია,** სოფელი აჭარის ასსრ ხელვაჩაურის რ-ნში (კახაბრის სოფსაბჭო), შავი ზღვის პირას, მდ. ჭოროხის შესართავთან. ზ. დ. 5 *მ*, ხელვაჩაურიდან 8 *კმ*. კახაბრის მერძევეობის საბჭ. მეურნეობა (მეჩაიეობა, მეციტრუსეობა, მესაქონლეობა). რვაწლ. სკოლა.

**ადმინისტრაცია** (ლათ. administratio — მმართველობა), 1. ფართო გაგებით — სახელმწიფოს აღმასრულებელ ორგანოთა სისტემა და მათი საქმიანობა (იხ. *სახელმწიფო მმართველობის ორგანოები*); 2 ვიწრო გაგებით — დაწესებულების, საწარმოს, ორგანიზაციის ხელმძღვანელი პერსონალი (მაგ., საწარმოს დირექტორი და მისი მოადგილეები, უმაღლესი სასწავლებლის რექტორი, პრორექტორები და ა. შ.). ამა თუ იმ დაწესებულების, საწარმოს თუ ორგანიზაციის ა-ის სამართლებრივ მდგომარეობას განსაზღვრავს მისი დებულება ან წესდება. ა-ს უფლება აქვს დააწესოს შრომის რეჟიმი, მიიღოს და დაითხოვოს მუშა-მოსამსახურეები, წაახალისოს ისინი ან *დისციპლინური სახდელი* დაადოს მათ და სხვ. ა. დაწესებულების, ორგანიზაციის წარმომადგენელია და მისი სახელით მოქმედებს — დებს ხელშეკრულებებს, გამოდის სასამართლო და სხვა სახელმწ. ორგანოებში; მასვე ეკისრება სისხლისსამართლებრივი, სამოქალაქო, ადმ. და დისციპლინური პასუხისმგებლობა ამ დაწესებულება-ორგანიზაციის საქმიანობისათვის. ა-ის საქმიანობა ხორციელდება *ერთმმართველობის* საფუძველზე. მისი ურთიერთობა ზემდგომ ორგანოსთან *დემოკრატიული ცენტრალიზმის* პრინციპზეა აგებული.

**ადმინისტრაციული აქტი,** სახელმწიფო მმართველობის ორგანოს სამართლებრივი აქტი. ნორმატიული აქტისაგან განსხვავებით, რ-იც ზოგად წესებს შეიცავს, ა. ა. ინდივიდუალურია და უშუალოდ მიმართულია კონკრ. მართლურთიერთობის დამყარების, შეცვლის ან შეწყვეტისაკენ. საბჭ. *ადმინისტრაციული სამართლის* მიხედვით, ა. ა. უფლებას აძლევს ან ავალებს სახელმწ. თუ საზ. დაწესებულება-ორგანიზაციას, საწარმოს ანდა ცალკეულ მოქალაქეს შეასრულონ განსაზღვრული მოქმედება ან თავი შეიკავონ რაიმე მოქმედებისაგან. ა. ა. შეიძლება გამოიცეს დადგენილების, განკარგულების, გადაწყვეტილებისა და ბრძანების ფორმით (მაგ., *ადმინისტრაციული კომისიის* დადგენილება ჯარიმის დაკისრების შესახებ, მინისტრთა საბჭოს განკარგულება მშენებლობისათვის ლიმიტებისა და ფონდების გამოყოფაზე, დირექტორის ბრძანება თანამდებობაზე ვისიმე დანიშვნის შესახებ და ა. შ.). ა. ა. უნდა გამოსცეს საამისოდ უფლებამოსილმა ორგანომ. შინაარსით იგი არ უნდა ეწინააღმდეგებოდეს კანონს ან სხვა ნორმატიულ აქტს და კანონით განსაზღვრული ფორმა უნდა ჰქონდეს. ერთ-ერთი ამ მოთხოვნის დარღვევის შემთხვევაში ა. ა. ძალას კარგავს.

*ლიტ.*: Ф е д о с е е в А. А., Отличие юридических нормативных актов от ненормативных. «Вестник ЛГУ», 1964, № 5. Серия экономики, философии и права, в. 1.

*ვ. ლორია.*



ადიში. მაცხოვრის ეკლესია ღვთისმშობლის ფერწერული ხატი. XII ს.

**ადმინისტრაციული გადაცდომა,** მართლსაწინააღმდეგო ბრალეული მოქმედება (ან უმოქმედობა), რ-იც არღვევს სათანადო სახელმწ. ორგანოების მიერ დადგენილ საყოველთაოდ სავალდებულო წესებს და იწვევს *ადმინისტრაციულ პასუხისმგებლობას*. ა. გ. ნაკლებ საზ. საშიშროებას შეიცავს, ვიდრე დანაშაული. ა. გ-ა, მაგ., თუ მოქალაქე ჩაუწერლად ცხოვრობს ბინაში, თუ თანამდებობის პირი უპასპორტო მოქალაქეს მიიღებს სამუშაოდ და სხვ.; სათანადო შემთხვევებში ა. გ-ის ჩამდენის მიმართ ადმ. სახდელის მაგივრად შეიძლება გამოიყენონ საზ. ზემოქმედების ღონისძიება.

*ო. გამყრელიძე.*

**ადმინისტრაციული ზედამხედველობა,** სახელმწ. მმართველობის სპეციალური ორგანოების ზედამხედველობა საწარმო-დაწესებულებებზე, ორგანიზაციებსა თუ მოქალაქეებზე იმის შესამოწმებლად, თუ როგორ სრულდება საგანგებოდ დადგენილი წესები (მაგ., სანიტარული, ხანძარსაწინააღმდეგო). ა. ზ-ის ამოცანაა აგრეთვე გამოავლინოს ამ წესების დამრღვევნი, რომ მათ ადმ. თუ სისხლისსამართლებრივი პასუხისმგებლობა დაეკისროს. ა. ზ-ს ახორციელებენ სახელმწ. ინსპექციები (მაგ., სახელმწ. სანიტ. ინსპექცია, სახელმწ. ვაჭრობის ინსპექცია), სახანძრო დაცვისა და მილიციის ორგანოები და სხვ.



ადიშის ოთხთავი. კამარა. 897. ფრაგმენტი მესტიის მხარეთმცოდნეობის მუზეუმი.

„თავისუფლების აღკვეთის ადგილებიდან გათავისუფლებულ პირებზე მილიციის ორგანოების ადმინისტრაციული ზედამხედველობის შესახებ“ სსრკ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის 1966 წ. 26 ივლ. ბრძანებულებით („სსრკ უმაღლესი საბჭოს უწყებები“, 1966, № 30, მ. 597) მილიციის ორგანოებს დაევალათ სპეც. ზედამხედველობა გაუწიონ განსაკუთრებით საშიშ რეციდივისტებს და მძიმე დანაშაულისათვის ნასამართლევ პირებს, რ-ებიც უწესოდ იქცეოდნენ თავისუფლების აღკვეთის ადგილას ან გათავისუფლების შემდეგ. მილიციას შეუძლია დაუწესოს მათ შეზღუდვები: დაავალოს თვეში 2—4-ჯერ მილიციაში სარეგისტრაციოდ გამოცხადება, აუკრძალოს განსაზღვრულ საათებში შინიდან გასვლა, საცხოვრებელი ადგილიდან უნებართვოდ წასვლა და ა. შ. ამ სახის ა. ზ. მიზნად ისახავს აარიდოს საზ-ბას ახალი დანაშაული.

*გ. ერემოვი.*

**ადმინისტრაციული იურისდიქცია,** იხ. სტ. *იურისდიქცია.*

**ადმინისტრაციული იუსტიცია,** ადმინისტრაციულ-სამართლებრივი დავის გადაწყვეტის განსაკუთრებული წესი — სახელმწ. მმართველობის ორგანოს მოქმედებაზე შემოსული საჩივრის სასამართლო წესით განხილვა და ამ ორგანოთა დამავალდებულებელი გადაწყვეტილების მიღება. ა. ი-ს ახორციელებს ჩვეულებრივი სასამართლო ან საგანგებოდ შექმნილი და სახელმწ. მმართველობის ორგანოებისაგან დამოუკიდებელი ადმ. სასამართლო.

ს ო ც ი ა ლ ი ს ტ უ რ  ს ა ხ ე ლ მ წ ი ფ ო ე ბ შ ი არ არსებობს ა. ი-ის სპეც. ორგანო. მმართველობის ორგანოებზე საჩივრების უმრავლესობას განიხილავს მმართველობის ზემდგომი ორგანო, ზოგი კატეგორიის საჩივარს კი — სასამართლო. სსრკ-ში სახალხო სასამართლოს იურისდიქციას ექვემდებარება საჩივრები ადმ. ჯარიმის დაკისრების, სანოტარო ორგანოს მოქმედების და სხვ. სადავო საკითხების გამო. სასამართლო წყობილების, სისხლის სამართალწარმოებისა და სამოქალაქო სამართალწარმოების ახალი საკანონმდებლო აქტების მიღების შემდეგ (1958—61) სახ. სასამართლოების კომპეტენცია ადმ.-სამართლებრივი დავის განხილვაზე კიდევ უფრო გაფართოვდა (განხილვის წესი გათვალისწინებულია საქ. სსრ სამოქალაქო სამართ. საპროცესო კოდექსის 21—24 თავებში).

ზოგ ბურჟ. სახელმწიფოში (საფრანგეთი, შვეიცარია, გფრ და სხვ.) არსებობს ადმ. სასამართლოების სისტემა, მაგ., საფრანგეთში — ადმ. ტრიბუნალები, რ-თა სათავეშია საფრ. სახელმწ. საბჭო. აშშ და ინგლისში ა. ი-ის ფუნქციებს ჩვეულებრივი სასამართლო ასრულებს. საერთაშ. ორგანიზაციას (მაგ., გაეროს, შრომის საერთაშ. ორგანიზაციას და სხვ.) აქვს ა. ი-ის საკუთარი ორგანო — ადმ. ტრიბუნალი.

*ლიტ.*: Б о н н е р  А. Т., Судебный надзор за действиями органов управления и дела, возникающие из административно-правовых отношений, «Труды Всесоюзного юридического заочного ин-та», 1966, т. 5; З а г р я ц к о в  М. Д., Административная юстиция и право жалобы, М., 1925.

*ა. აბესაძე.*

**ადმინისტრაციული კოდექსი,** საკანონმდებლო აქტი, რ-შიც ადმინისტრაციული სამართლის ნორმები დალაგებულია განსაზღვრული სისტემით — ამ დარგის საერთო პრინციპებისა და სამართლებრივი ინსტიტუტების მიხედვით. სსრკ-ში ა. კ. აქვს მხოლოდ უკრ. სსრ-ს, სადაც 1927 მიღებული ეს კოდექსი, 1956 შეტანილი დამატებებითა და შესწორებებით, დღესაც მოქმედებს. მასში თავმოყრილია ნორმები, რ-ებიც ეხება ადმ. აქტებს, ადმ. ზემოქმედების ღონისძიებებს, მრეწვ. და ვაჭრობაში ადმ. ზედამხედველობას, ადმ. ორგანოთა მოქმედებაზე საჩივრების შეტანასა და ა. შ.; სოციალ. ქვეყნებში (პოლონეთი, უნგრეთი, ჩეხოსლოვაკია, იუგოსლავია) მეტწილად კოდიფიცირებულია *ადმინისტრაციული პროცესის* ნორმები. ბურჟ. სახელმწიფოებიდან მხოლოდ პორტუგალიას აქვს ა. კ. და ისიც არასრული. საფრანგეთში ა. კ. ეწოდება სახელმწ. მმართველობის სფეროში სხვადასხვა დროს მიღებული ნორმატიული აქტების კრებულს, რ-იც შედგენილია კერძო გამომცემლობის მიერ. შედარებით ხშირია ადმ. პროცესის ნორმების კოდიფიკაცია (მაგ., ავსტრიაში — 1925, აშშ-ში — 1946 და სხვ.).

**ადმინისტრაციული კომისია,** მშრომელთა დეპუტატების რ-ნული (საქალაქო) საბჭოების აღმასკომთან არსებული კოლეგიური ორგანო, რ-საც ევალება *ადმინისტრაციული გადაცდომის* საქმეთა განხილვა. ა. კ-ში შედის საბჭოს რამდენიმე დეპუტატი და საზ. ორგანიზაციათა წარმომადგენლები. კომისია საქმეს განიხილავს ადმ. გადაცდომის შესახებ შედგენილი ოქმის (აქტის) საფუძველზე. საქმე განიხილება ღია სხდომაზე, რ-საც უნდა ესწრებოდეს ბრალეული პირი (მას უფლება აქვს წინასწარ გაეცნოს მასალებს და საქმის არსის გამო ახსნა-განმარტება წარუდგინოს კომისიას), მაგრამ თუ იგი არ გამოცხადდა არასაპატიო მიზეზით, საქმე მის დაუსწრებლად გაირჩევა. ა. კ. უფლებამოსილია გამოითხოვოს საჭირო მასალა, მოიწვიოს მოწმეები და სხვ.; გადაცდომის ჩამდენის მიმართ იგი იყენებს ადმ. ზემოქმედების ზომებს— გაფრთხილებას, ჯარიმას ან სხვა ადმ. სახდელს. დადგენილება მიიღება ხმათა უმრავლესობით და 5 დღეში ჩაჰბარდება გადაცდომის ჩამდენს, რ-საც გასაჩივრების უფლება აქვს. ა. კ-ს შეუძლია საქმე გადასცეს ამხანაგურ სასამართლოს ან ამა თუ იმ საზ. ორგანიზაციას ბრალეული პირის სამუშაო, სასწავლო ან საცხოვრ. ადგილის მიხედვით, ხოლო თუ სამართალდარღვევა დანაშაული აღმოჩნდა, — მილიციას ან პროკურატურას.

*წყარო*: დებულება საქ. სსრ მშრომელთა დეპუტატების რაიონული, საქალაქო საბჭოების აღმასრულებელ კომიტეტებთან არსებული ადმინისტრაციული კომისიებისა და ადმინისტრაციულ დარღვევათა საქმის წარმოების წესის შესახებ. 1962 წ 27 ივლ., «საქ. სსრ უმაღლესი საბჭოს უწყებები», 1962, № 23, მ. 377.

*ლიტ*: ლ ო რ ი ა  ვ., მშრომელთა დეპუტატების რაიონული, საქალაქო საბჭოების აღმასკომებთან არსებული ადმინისტრაციული კომისიები, თბ., 1967.

*ვ. ლორია.*

**ადმინისტრაციული პასუხისმგებლობა,** მოქალაქის ან თანამდებობის პირის პასუხისმგებლობა სახელმწიფოს წინაშე *ადმინისტრაციული გადაცდომისათვის.* სსრკ-ში ა. პ. დაწესებულია სახელმწ. ხელისუფლებისა და მმართველობის უმაღლესი ორგანოების აქტებით. მშრომელთა დეპუტატების ადგილ. საბჭოებს აქვთ უფლება დააწესონ ა. პ. მათ მიერ მიღებულ გადაწყვეტილებათა დარღვევისათვის ისეთ საკითხზე, როგორიცაა საზ. წესრიგის დაცვა, დასახლ. პუნქტების სანიტარული მდგომარეობა, წყლის რესურსებისა და ტყეების დაცვა და სხვ. ა. პ. შეიძლება დაეკისროს პირს 16 წლის ასაკიდან. ზოგი უკანონო ქმედობის პირველად ჩადენა ადმ. გადაცდომაა, განმეორებით ჩადენა კი უკვე დანაშაულია და სისხლისსამართლებრივ პასუხისმგებლობას იწვევს (საქ. სსრ სისხლის სამართ. კოდექსი, მ. 228 — წვრილმანი ხულიგნობის შესახებ, მ. 234 — მაწანწალობისა და მათხოვრობის თაობაზე და სხვ.).

ა. პ-ისას პირს *ადმინისტრაციულ სახდელს* აკისრებენ, რასაც საფუძვლად უნდა ედოს გადაცდომის ოქმი (აქტი), შედგენილი საამისოდ უფლებამოსილი თანამდებობის პირის ან საზ. წარმომადგენლების მიერ. ადმ. სახდელის სახეს განსაზღვრავს *ადმინისტრაციული კომისია.* ამ სახდელის დაკისრების უფლება კომისიის გარდა აქვთ მილიციის, საბაჟოს, რკინიგზის, საზღვ., სამდ. და საჰაერო ტრანსპ. ორგანოებს, სახელმწ. ინსპექციათა თანამდებობის პირებს და სხვ.

ა. პ-ის დროს სამართალდამრღვევსა და სახდელის დამკისრებელ ადმ. ორგანოს შორის, ჩვეულებრივ, სამსახურებრივი დაქვემდებარება არ არსებობს. ამით ა. პ. განსხვავდება *დისციპლინური პასუხისმგებლობისაგან.*

*ლიტ.*: Л у н ё в  А. Е., Административная ответственность за правонарушения, М., 1961.

*ვ. ლორია.*

**ადმინისტრაციული პროცესი,** სახელმწ. ორგანოების მოქმედება ადმ. სამართლებრივი დავის განხილვა-გადასაწყვეტად და ადმ. იძულების ღონისძიებათა გამოსაყენებლად. მიმდინარეობს ადმ.-საპროცესო ნორმების საფუძველზე, რ-თა ერთობლიობა სამართლის განსაკუთრებულ დარგს — *ადმინისტრაციულ-საპროცესო სამართალს* შეადგენს. ადმ.-საპროცესო ნორმებით განისაზღვრება მმართველობის ორგანოთა და თანამდებობის პირთა მოქმედებაზე შემოსული საჩივრების მიღებისა და განხილვის წესი, *ადმინისტრაციული გადაცდომისათვის* პასუხისმგებლობის საკითხები, ადმინისტრაციული იძულების ღონისძიებათა გამოყენება და სხვ. სსრკ-ში ა. პ-ის მიზანია სოციალ. კანონიერების უზრუნველყოფა და მოქალაქეთა უფლებებისა და კანონიერი ინტერესების დაცვა. პროცესში შეიძლება მონაწილეობდეს მოქალაქე, საზ. ორგანიზაცია, სახელმწ. ორგანო ან თანამდებობის პირი.

ა. პ. შემდეგ სტადიებს მოიცავს: 1. ადმ. საქმის აღძვრა; 2. საქმის არსებითად განხილვა ადმ. წარმოების ზუსტად განსაზღვრული წესის მიხედვით; 3. გადაწყვეტილების ან დადგენილების გამოტანა; 4. გადაწყვეტილების (დადგენილების) აღსრულება; ეს უკანასკნელი ეკისრება ან იმ ორგანოს, რ-მაც მიიღო გადაწყვეტილება, ანდა მმართველობის რომელიმე სხვა ორგანოს (მაგ., მილიციას, დაწესებულების ადმინისტრაციას და ა. შ.). ადმ. ორგანოს მიერ მიღებული გადაწყვეტილების გასაჩივრება შეიძლება სახელმწ. მმართველობის ზემდგომ ორგანოში, ზოგჯერ კი მხოლოდ სასამართლოში, ხოლო პროკურორს უფლება აქვს შეიტანოს პროტესტი საერთო ზედამხედველობის წესით.

*ლიტ.*: С а л и щ е в а  Н. Г., Административный процесс в СССР, М., 1964; С о р о к и н  В. Д., Проблемы административного процесса в СССР, М., 1968.

*ა. აბესაძე.*

**ადმინისტრაციული სამართალდარღვევა,** იხ. *ადმინისტრაციული გადაცდომა.*

**ადმინისტრაციული სამართალი,** ისეთ სამართლებრივ ნორმათა ერთობლიობა, რ-ებიც აწესრიგებენ *სახელმწიფო მმართველობის* პროცესში წარმოქმნილ საზ. ურთიერთობებს. სამართლებრივი მოწესრიგების მეოხებით ეს ურთიერთობები იქცევა ა დ მ.-ს ა მ ა რ თ ლ ე ბ რ ი ვ  უ რ თ ი ე რ თ ო ბ ე ბ ა დ. ადმ.-სამართლებრივ ურთიერთობათა ერთი მხარე მუდამ სახელმწ. ორგანოა (ან სათანადო ძალაუფლებით აღჭურვილი და სახელმწიფოს სახელით მოქმედი თანამდებობის პირი), მეორე კი — სხვა სახელმწ. ორგანო, საზ. ორგანიზაცია თუ გაერთიანება ან ცალკეული მოქალაქე. ადმ.-სამართლებრივ ურთიერთობაში წარმოშობილ დავას წყვეტს ან მმართველობის ზემდგომი ორგანო ან ჩვეულებრივი თუ სპეციალურად შექმნილი სასამართლო

ორგანო (იხ. *ადმინისტრაციული პროცესი, ადმინისტრაციული იუსტიცია*). ა. ს-ის ნორმები განსაზღვრავს სახელმწ. მმართველობის ორგანოთა სისტემას, კომპეტენციას, საქმიანობის ფორმებს, მეთოდებსა და სხვ.

სოციალისტურ სახელმწიფოში ა. ს. სოციალ. საზ. ურთიერთობათა და სოციალ. დემოკრატიის განმტკიცება-განვითარების მნიშვნელოვანი იარაღია. იგი აწესრიგებს სახ. მეურნ. ცალკეული დარგების მართვის ფორმებსა და მეთოდებს, მათი დაგეგმვისა და დაფინანსების ორგანიზაციას, აღრიცხვასა და კონტროლს, საწარმოთა ოპერატიულ მართვას, კადრების მომზადების, შერჩევისა და განაწილების საქმეს და სხვ. სსრკ-ში ეკონ. რეფორმის გატარებასთან დაკავშირებით განსაკუთრებით იზრდება საბჭ. ა. ს-ის იმ ნორმების მნიშვნელობა, რ-ებიც განსაზღვრავს სოციალ. საწარმოს სამართლებრივ მდგომარეობასა და სამეურნეო უწყებათა და გაერთიანებათა უფლება-მოვალეობებს. გარდა ამისა, საბჭოთა ა. ს-ის ნორმები ითვალისწინებს კულტ.-აღმზრდელობითი ფუნქციის განხორციელებას; სახ. განათლების, ჯანმრთელობის დაცვისა და სხვა დარგების მართვის ორგანიზაციას; უზრუნველყოფს საბჭოთა მოქალაქეებისათვის სსრკ-ის კონსტიტუციით გარანტირებულ უფლებათა და პოლიტ. თავისუფლებათა განხორციელებას, საზ. წესრიგის დაცვას და სახელმწ. უშიშროებას; საბჭ. ა. ს-ის ნორმები განსაზღვრავენ აგრეთვე სახელმწ. მმართველობის საკითხებს ქვეყნის თავდაცვისა და საგარეო ურთიერთობის დარგში.

საბჭ. ა. ს. შედგება ზოგადი და განსაკუთრებული ნაწილებისაგან. ზოგადი ნაწილის ნორმები განსაზღვრავს საბჭ. სახელმწ. მმართველობის ყველა დარგისათვის საერთო პრინციპებსა და წესებს (მაგ., მმართველობის ორგანოთა უფლებრივ მდგომარეობასა და კომპეტენციას, აღმასრ.-განმკარგულებელი საქმიანობის ფორმებსა და მეთოდებს, ადმ. პასუხისმგებლობის წესს და ა. შ.). ა. ს-ის განსაკუთრებული ნაწილის ნორმები კი განსაზღვრავს სახელმწ. მმართველობის ორგანიზაციას, მეთოდებსა და ფორმებს, სახ. მეურნეობის, სოც.-კულტ. მშენებლობისა და ადმ.-პოლიტ. საქმიანობის ცალკეულ დარგთა ორგანიზაციას ამ დარგების სპეციფიკის გათვალისწინებით.

საბჭ. ა. ს-ის წყაროებია სსრკ, მოკავშირე და ავტონ. რესპ. კონსტიტუციები, უმაღლესი საბჭოების კანონები და დადგენილებები და უმაღლესი საბჭოების პრეზიდიუმების ბრძანებულებანი და დადგენილებანი, მინისტრთა საბჭოების დადგენილებები და განკარგულებები, მინისტრებისა და სახელმწ. კომიტეტების თავმჯდომარეთა ბრძანებები და ინსტრუქციები, ადგილ. საბჭოებისა და მათი აღმასკომების გადაწყვეტილებანი და განკარგულებანი.

საბჭ. ა. ს. მჭიდროდ უკავშირდება საბჭ. სამართლის სხვა დარგებს, სახელდობრ, სამოქალაქო, საკოლმ., შრომის, საფინანსო და განსაკუთრებით სახელმწ. სამართალს, რ-იც განსაზღვრავს საბჭ. სახელმწ. მმართველობის ორგანიზაციასა და პრინციპებს, მმართველობის ორგანოთა ადგილს საბჭ. სახელმწ. ორგანოების სისტემაში და სხვ.

ბურჟ. სახელმწიფოს ა. ს-ის ნორმები ამ სახელმწიფოს ადმ.-პოლიტ. საქმიანობას აწესრიგებს. მრავალი ნორმა დაკავშირებულია ადმ. იძულების განხორციელებასთან და შესაძლებლობას აძლევს ადმ. ხელისუფლებას, კერძოდ პოლიციას, იმოქმედოს საკუთარი შეხედულებისამებრ და გამოიყენოს სასამართლოგარეშე რეპრესიები. ამასთანავე, ბურჟ. სახელმწიფო აპარატის მონოპ. კაპიტალთან შერწყმის, კაპიტალიზმის განვითარებისა და ეკონ. მილიტარიზაციის შედეგად მრავლდება ბურჟ. ა. ს-ის ისეთი ნორმები, რ-ებიც ხელს უწყობს ბურჟ. სახელმწიფოს სულ უფრო მეტად ჩაერიოს ეკონ. ცხოვრებაში.

ტერმინი „ა. ს." აღნიშნავს იურიდიული მეცნიერების დარგსაც, რ-იც ა. ს-ის პრინციპებსა და ინ-ტებს შეისწავლის.

*ლიტ.*: Козлов Ю. М., Предмет административного права, М., 1967.

*გ. ინწკირველი. ა. აბესაძე.*

**ადმინისტრაციული სასჯელი,** სწორია *ადმინისტრაციული სახდელი.*

**ადმინისტრაციული სახდელი,** ადმინისტრაციული სასჯელი, ადმ. იძულების ერთ-ერთი სახე, რ-საც იყენებენ *ადმინისტრაციული გადაცდომის* ჩამდენი პირის მიმართ (იხ. აგრეთვე *ადმინისტრაციული პასუხისმგებლობა*). ა. ს. სხვადასხვაგვარია: გაფრთხილება — მიმართავენ საზოგადოებრივად ნაკლებსაშიში ადმ. გადაცდომისათვის; ჯარიმა — აკისრებენ ადმ. გადაცდომის ჩამდენ მოქალაქეს ჩვეულებრივ 10 მან-მდე, თანამდებობის პირს — 50 მან-მდე; განსაკუთრებულ შემთხვევებში ჯარიმა შეიძლება გაიზარდოს 50 მან-მდე (მოქალაქეებისათვის), 100 მან-მდე (თანამდებობის პირებისათვის); ქონების კონფისკაცია — იყენებენ მხოლოდ ზოგიერთი ადმ. გადაცდომისათვის (კონტრაბანდული საქონლის კონფისკაცია, ისეთი საგნების კონფისკაცია, რ-თა გადაზიდვა რკინიგზის ან წყლის ტრანსპორტით აკრძალულია და ა. შ.); გამასწორებელი სამუშაოები ორ თვემდე — ადმ. გადაცდომის ჩამდენ პირს ხელფასს 20%-მდე უკავებენ; დაპატიმრება — ადმ. ზემოქმედების განსაკუთრებული ზომაა; მშვიდობიან პერიოდში შეიძლება მხოლოდ სახ. მოსამართლის დადგენილების საფუძველზე (მაგ., დაპატიმრება წვრილმანი ხულიგნობისათვის და სპეკულაციისათვის 15 დღემდე). ზოგიერთი სპეციალური უფლების დროებითი ჩამორთმევა, მაგ., მოძრაობის უსაფრთხოების წესების დარღვევისათვის ავტომანქანის მართვის უფლების ჩამორთმევა. დადგენილება ა. ს-ის შესახებ 3 თვის განმავლობაში უნდა აღსრულდეს. მისი გასაჩივრება შეიძლება 10 დღის მანძილზე სახ. სასამართლოში (ჯარიმის დაკისრების გამო) ანდა სახელმწ. მმართველობის ზემდგომ ორგანოებში (სხვა სახის სახდელის დაკისრების გამო). ა. ს., თუნდაც სახ. მოსამართლის მიერ იყოს დაკისრებული, არ ქმნის ნასამართლობას, არ წყვეტს მუშაობის სტაჟს და არ შეიძლება გახდეს ადმ. პასუხისგებაში მიცემული პირის სამსახურიდან დათხოვნის საბაბი;

*წყარო*: სსრკ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის 1961 წ. 21 ივნ. ბრძანებულება „ადმინისტრაციული წესით დადებული ჯარიმების შემდგომი შეზღუდვის შესახებ", «სსრკ უმაღლესი საბჭოს უწყებები», 1962, № 11, მ. 159.

*ლიტ.*: Власов В. А., Новое законодательство об административных штрафах, М., 1963.

*ვ. ლორია.*

**ადმინისტრაციულ-სამმართველო პერსონალი,** საწარმოს ან დაწესებულების ადმ. და ფუნქციონალური სამსახურის მუშაკები (დირექტორი, მმართველი, საგეგმო, შრომისა და ხელფასის, მატერ.-ტექ. მომარაგებისა და გასაღების, საფინანსო განყ-ბებისა და ბუხჰალტერიის მუშაკები და სხვ.), რ-ებიც მათზე დაკისრებული სამუშაოს მიხედვით უშუალოდ არ მონაწილეობენ საწარმოო საქმიანობაში. სახელმწ. მმართველობის ორგანოების ა.-ს. პ-ის რაოდენობა და ხელფასი განისაზღვრება საფინანსო ორგანოების მიერ დამტკიცებული საშტატო განრიგით, სახელმწ. საწარმოთა კი — დამტკიცებული ხელფასის ფონდისა და ადმ.-სამ. ხარჯების მიხედვით. ა.-ს. პ-ს არ განეკუთვნება საპროექტო, საკონსტრუქტორო და ტექნოლ. სამსახურის პერსონალი.

**ადმინისტრაციულ-საპროცესო სამართალი,** ისეთ სამართლებრივ ნორმათა ერთობლიობა, რ-ებიც აწესრიგებენ სახელმწიფო მმართველობასთან დაკავშირებულ ინდივიდუალურ ადმ. საქმეთა განხილვა-გადაწყვეტისას წარმოქმნილ საზოგადოებრივ ურთიერთობებს (იხ. *ადმინისტრაციული პროცესი*). ა.-ს. ს. საბჭ. სამართ. დამოუკიდებელი დარგია. მისი დანიშნულებაა უზრუნველყოს ადმ. სამართ. ნორმების, აგრეთვე სამოქალაქო, შრომის, საფინანსო, საკოლმ., მიწისა და საოჯახო სამართ. იმ ნორმების განხორციელება, რ-ებიც დაკავშირებულია სახელმწ. მმართველობასთან და საჭიროებს სახელმწ. მმართველობის ორგანოთა საპროცესო მოქმედებას. ა.-ს. ს. ადგენს ადმ. პროცესის ზოგად პრინციპებს, მმართველ ორგანოებში მოქალაქეთა განცხადებებისა და საჩივრების მიღებისა და განხილვის წესს, ადმ.-სამართლებრივი დავის გადაწყვეტის წესს, განსაზღვრავს ადმ. პროცესის მონაწილეთა უფლება-მოვალეობებს და ა. შ.; სსრკ-ში არ არსებობს ა.-ს. ს-ის კოდექსი. ა.-ს. ს-ის ნორმებს შეიცავს სსრკ-ის და მოკავშირე რესპ. ცალკეული საკანონმდებლო აქტები (მაგ., ადმ. კომისიების დებულება, არასრულწლოვანთა საქმეების კომისიის დებულება, კანონები ადმ. ჯარიმებისა და ადმ. ზემოქმედების სხვა ზომების გამოყენების შესახებ და სხვ.).

*ლიტ.*: Сорокин В. Д., Административно-процессуальное право — отрасль права, «Советское государство и право», 1969, № 8; მისივე, Проблемы административного процесса в СССР, М., 1968.

**ადმინისტრაციულ-ტერიტორიული დაყოფა,** სახელმწიფოს ტერიტორიის დაყოფა ადმ.-ტერ. ერთეულებად. განპირობებულია სახელმწიფოს კლასობრივი ბუნებით. მისი მიზანია გააადვილოს და რაც შეიძლება სრული და ქმედითი გახადოს სახელმწ. მექანიზმის მუშაობა მთელ ტერიტორიაზე. ა-ტ. დ-ის შესაბამისად ყალიბდება სახელმწიფოში ხელისუფლებისა და მმართველობის ადგილ. ორგანოთა სისტემა.

სსრკ-ში ა.-ტ. დ-ს საფუძვლად უძევს პოლიტ., ეკონ. და ეროვნ. პრინციპები და ბუნებრივი (ფიზიკურ-გეოგრაფიული) პირობები. ა.-ტ. დ-ის მეოხებით სახელმწ. აპარატი მაქსიმალურად უნდა დაუახლოვდეს მოსახლეობას, შეიქმნას და განმტკიცდეს სახელმწ. ხელისუფლების ადგილ. ორგანოების — საბჭოების — მწყობრი სისტემა, განვითარდეს სოციალ. დემოკრატია; ადმ.-ტერიტ. ერთეულის შექმნისას მხედველობაში უნდა იქნეს მიღებული მისი მეურნ. ხასიათი, დონე და განვითარების პერსპექტივები, ადგილ. ბუნებრივი რესურსების მაქს. გამოყენების შესაძლებლობა, მოსახლ. რაოდენობა და სიმჭიდროვე, კომუნიკაციების განლაგება და ა. შ.; ხოლო ეროვნ. პრინციპის შესაბამისად — მოსახლ. შემადგენლობა (ეთნ. ჯგუფებისა და ეროვნ. უმცირესობათა კომპაქტური დასახლება). ა.-ტ. დ. მოკავშირე რესპუბლიკების კომპეტენციაში შედის და მათი კონსტიტუციით არის გათვალისწინებული. ძირითადი ადმ.-ტერ. ერთეულებია: *ოლქი* (რსფსრ, უკრ. სსრ და ზოგიერთ სხვა მოკავშირე რესპ-ში), *მხარე* (მხოლოდ რსფსრ-ში), *რაიონი, ქალაქი, დაბა* (მუშათა, საგარაკო, საკურორტო დასახლება), *სოფელი* (ან *სტანიცა, ხუტორი, ყიშლაღი, აული*).

საქ. სსრ თავდაპირველად მაზრებად და თემებად იყო დაყოფილი. საქ. სსრ საბჭოების V ყრილობის 1929 წ. 13 აპრ. დადგენილების საფუძველზე შეიქმნა 6

**ადმინისტრაციულ-ტერიტორიული დაყოფა**

(საქართველოს სსრ, 1974)

| | |
|---|---|
| რაიონი | 66 |
| რესპუბლიკური დაქვემდებარების ქალაქი | 12 |
| საოლქო დაქვემდებარების ქალაქი | 1 |
| რაიონული დაქვემდებარების ქალაქი | 38 |
| ქალაქის ტიპის დაბა | 56 |
| სასოფლო საბჭო | 925 |

ოლქი (თბილისის, ქუთაისის, გორის, ახალციხის, კახეთისა და ფოთისა). ოლქებში შედიოდა რაიონები, ქალაქები, სასოფლო საბჭოები. აღნიშნული საოლქო დაყოფა 1930 გაუქმდა, 1951 ნოემბრიდან 1953 აპრილამდე არსებობდა თბილისისა და ქუთაისის ოლქები. ამჟამად საქ. სსრ კონსტიტუციით (მმ. 19–22, 84) ადმ.-ტერიტ. ერთეულებია რაიონი, ქალაქი, დაბა და სოფელი. 1974 მონაცემებით საქ. სსრ-ში 66 რაიონი, 51 ქალაქი (აქედან 12 რესპ., 1 საოლქო და 38 რაიონული დაქვემდებარებისა), 56 ქალაქის ტიპის დაბა და 925 სასოფ. საბჭოა.

ცვლილება ა.-ტ. დ-ში (ცალკეული ადმ.-ტერ. ერთეულის საზღვრის შეცვლა, ახალი ერთეულის შექმნა და სხვ.) შეაქვს მოკავშირე და ავტონ. რესპ. უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმს. ზოგიერთ საკითხს წყვეტს მშრომელთა დეპუტატების სამხარეო (საოლქო) საბჭო.

კაპიტალ. ქვეყნებში ა.-ტ. დ. (*დეპარტამენტი, კანტონი, საგრაფო, ვილაიეთი* და სხვა) ბურჟ. ადგილ. თვითმმართველობის ინტერესებს შეესაბამება და მიზნად ისახავს უპირატესად პოლიციური და ფისკალური საქმიანობის უზრუნველყოფას.

*ლიტ.*: Лужин А. В., Административно-территориальное устройство Советского государства, М., 1969; Павловский Р. С., Шафир М. А., Административно-территориальное устройство СССР, М., 1961. *გ. ერემოვი.*

**ᲐᲓᲛᲘᲜᲘᲡᲢᲠᲘᲠᲔᲑᲐ,** 1. მმართველობა, გამგებლობა; 2. მართვა ფორმალურად, ბიუროკრატიულად, მხოლოდ ბრძანებებით და განკარგულებებით, კონკრ. ხელმძღვანელობის, საქმის ცოდნისა და ახსნა-განმარტებითი მუშაობის გარეშე.


კაპუის ადონისი. IV საუკუნის შუახანები. ნეაპოლი. ეროვნული მუზეუმი.

**ᲐᲓᲛᲘᲠᲐᲚᲘ** (ჰოლანდ. admiraal<არაბ ამირ ალ-ბაჰრ — ზღვის მბრძანებელი) წოდება სამხ.-საზღვ. ფლოტში. ევროპაში პირველად ეს წოდება გაჩნდა ვენეციასა და გენუაში (XII ს.), მოგვიანებით — ინგლისში, ჰოლანდიაში, საფრანგეთსა და სხვა ქვეყნებში. რუსეთში ა-ის წოდება (გენერალ-ა., ა., ვიცე-ა. და კონტრ-ა.) შემოიღეს პეტრე I-ის დროიდან. სსრკ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის 1940 წ. 7 მაისის ბრძანებულებით დაწესებულია სამხ.-საზღვ. წოდებები: კონტრ-ა., ვიცე-ა., ა., ფლოტის ა., საინჟინრო სამსახურისთვის — ინჟინერ-კონტრ-ა., ინჟინერ-ვიცე-ა. და ინჟინერ-ა. 1955 წ. 3 მარტიდან ფლოტის ა-ის წოდების ნაცვლად შემოიღეს საბჭოთა კავშირის ფლოტის ადმირალის წოდება, 1962 წ. 28 აპრ. კი დამატებით—ფლოტის ადმირალის წოდება.

**ᲐᲓᲛᲘᲠᲐᲚᲘ** (Pyrameis atalanta), დღის პეპელა ნიმფალიდისებრთა ოჯახისა. ფრთების შლილი 5–6 *სმ*. წინა ფრთები ზემოდან შავია, წვერზე თეთრი კოპლები და ირიბი წითელი ზოლი აქვს. უკანა ფრთებიც შავია და კიდეზე წითელი ზოლი გასდევს. დაფრინავს ივლის-სექტემბერში, გამოზამთრებული პეპელა — გაზაფხულზე. გავრცელებულია ევროპასა და აზიაში. საქართველოში თითქმის ყველგან გვხვდება. ა-ის მუხლუხი ბინადრობს ჭინჭარსა და ნარშავზე. კულტურულ მცენარეებს არ აზიანებს.


ვ. ადორატსკი.

**ᲐᲓᲜ** (ADN; შემოკლებული Allgemeiner Deutscher Nachrichtendienst), გდრ-ის დეპეშათა საინფორმაციო სააგენტო (ბერლინი). დაარსდა 1946 ოქტ., როგორც სააქციო სააგენტო, 1953 გადაკეთდა გდრ-ის სახელმწ. საინფორმაციო სააგენტოდ. 48 უცხოურ სააგენტოსთან დადებული აქვს ინფორმაციათა გაცვლის ხელშეკრულება, 40-მდე ქვეყანაში (1968) ჰყავს მუდმივი კორესპონდენტი. 30-ზე მეტი ქვეყნისათვის აწყობს ყოველდღიურ რადიოგადაცემებს. ადნ-ის ფოტოსამსახური (ცენტრალბილდი) 45 ქვეყნიდან იღებს ფოტომასალას.

**ᲐᲓᲝᲚᲔᲡᲙᲐᲠᲘᲐ,** დიგენეზური *ტრემატოდების* განვითარების ლარვის სტადია. ვითარდება *ცერკარიიდან*. ა. უძრავი ცისტაა. მიმაგრებულია წყლის მცენარეებზე, წყალში მყოფ საგნებზე ან ძევს ფსკერზე. წყალთან ან ბალახთან ერთად საბოლოო მასპინძლის ორგანიზმში მოხვედრილი ა. სქესმწიფე ფორმად გარდაიქმნება. ასეთი განვითარება ახასიათებს მაგ., *ღვიძლის პეპელას*.

**ᲐᲓᲝᲜᲐᲘ** (ძვ. ებრ. — „უფალნი ჩემნი", ე. წ. ზრდილობის მრ. რიცხვის ფორმა), ღვთის წარმოუთქმელი წმიდათაწმიდა სახელის — *იაჰვეს* ნაცვლად სახმარი ზედსახელი. იუდაისტური ტრადიციის თანახმად, ასე წარმოითქმის ბიბლიის ტექსტში ხმარებული ღვთის სახელის აღმნიშვნელი გრაფიკული ნიშანი „იჰვ" (იაჰვე).

**ᲐᲓᲝᲜᲘᲖᲘᲓᲘ,** გულის საშუალება; ყვითელი ცხვირისატეხელასაგან დამზადებული ნეოგალენური პრეპარატი. ა. მწარე, მოყვითალო, გამჭვირვალე სითხეა, რ-საც თავისებური სუნი აქვს. იყენებენ გულისა და სისხლის მიმოქცევის უკმარისობის და სისხლძარღვთა ვეგეტატიური ნევროზის დროს.

**ᲐᲓᲝᲜᲘᲡᲘ** (ბერძნ. Adōnis<ფინიკ. ადონ—უფალი), მცენარეულისა და ნაყოფიერების ფინიკიური ღვთაების ბერძნული სახელი (შეესატყვისება ბაბილ. *თამუზს*). ა-ის კულტი ცნობილია ძვ. წ. II ათასწლეულიდან; მისი წარმოშობა დაკავშირებულია ბუნების მარადიულ კვდომასა და განახლებასთან. მითის თანახმად, ა. მონადირე იყო და გაზაფხულზე დაიღუპა ტახთან ბრძოლაში, მაგრამ ქალღმერთმა ასტარტემ გააცოცხლა. ბერძნულ მითოლოგიაში ა. აფროდიტეს ულამაზესი მიჯნურია. ძვ. ბერძნებისათვის სახელი „ა." ლამაზი მამაკაცის სინონიმადაც იქცა. ა. წამებული და მკვდრეთით აღმდგარი ქრისტეს ერთ-ერთი პირველსახეა.

**ᲐᲓᲝᲜᲘᲡᲘ,** იხ. *ცხვირისატეხელა.*

**ᲐᲓᲝᲜᲪᲘ** ნიკოლოზ გიორგის ძე (10. I. 1871 — 27. I. 1942), სომეხი ბურჟ. ისტორიკოსი, ბიზანტინოლოგი, ნ. მარის მოწაფე. თბილისში გიმნაზიის დამთავრების შემდეგ სწავლა განაგრძო პეტერბ. უნ-ტში, რ-იც 1899 დაასრულა. 1909 დაიცვა სამაგისტრო, 1915 — სადოქტორო დისერტაცია. 1916-იდან იყო ამავე უნ-ტის პროფესორი. 1920-იდან უცხოეთში ცხოვრობდა. 1930-იდან ბრიუსელის უნ-ტის პროფესორი იყო. ავტორია 700-ზე მეტი ნაშრომისა, მ. შ. განსაკუთრებით აღსანიშნავია „სომხეთი იუსტინიანეს ეპოქაში" (1908). იკვლევდა ძველი და შუა საუკ. სომხ., ისტ., ფილოლ., წყაროთმცოდნეობის, ისტ. გეოგრ., სომხეთ-ბიზანტიის ურთიერთობის საკითხებს.

*ლიტ.*: სრული ბიბლ. იხ. ჟურნ. «Հանդէս ամսօրեայ», Վիեննա, 1947, մայիս:

**ᲐᲓᲝᲠᲐᲢᲡᲙᲘ** ვლადიმერ ვიქტორის ძე [7 (19). VIII. 1878, ყაზანი, — 5. VI. 1945], კომუნისტური პარტიის მოღვაწე, ისტორიკოსი, ფილოსოფოსი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1932). კომპარტიის წევრი 1904-იდან. დაამთავრა ყაზანის უნ-ტის იურიდ. ფაკ-ტი. რევ. მოძრაობაში ჩაება 1900. იყო რსდმპ ყაზანის კომიტეტის მდივანი. რევ. მუშაობისათვის რამდენჯერმე დააპატიმრეს და გადაასახლეს. 1906 გაასახლეს საზღვარგარეთ, აქ იგი განაგრძობდა რევ. საქმიანობას — ასრულებდა ვ. ი. ლენინის დავალებებს. ოქტ. რევ. შემდეგ 1920—29 მუშაობდა ცენტრ. საარქივო სამმართველოს უფროსის მოადგილედ, 1931—1939 იყო მარქს-ენგელს-ლენინის ინ-ტის დირექტორი, ამავე დროს ხელმძღვანელობდა სსრკ მეცნ. აკად. ფილოს. ინ-ტს. 1939-იდან მარქს-ენგელს-ლენინის ინ-ტის მთავარი რედაქტორი. იყო სკკპ XVI, XVII, XVIII ყრილობების დელეგატი. მთელი მეცნ. მოღვაწეობა მარქსიზმის ისტ. საკითხების შესწავლას მიუძღვნა. მისი რედაქციით გამოვიდა კ. მარქსის, ფ. ენგელსისა და ვ. ი. ლენინის თხზულებები.

*თხზ.*: Избр. произведения, М., 1961.

**ᲐᲓᲝᲠᲜᲝ** (Adorno) თეოდორ [მამის გვარია ვიზენგრუნდი (Wiesengrund), ა. დედის გვარია] (11. IX. 1903, მაინის ფრანკფურტი,—6. VIII. 1969, ბრიგი, შვეიცარია), გერმ. ფილოსოფოსი, სოციოლოგი და მუს. თეორეტიკოსი. 1931 — 33 ფრანკფურტის უნ-ტის დოცენტი. 1933-იდან ემიგრანტად იყო ინგლისში, 1938-იდან — აშშ-ში. 1949 დაბრუნდა მაინის ფრანკფურტში. 1950-იდან ამ ქალაქის უნ-ტის პროფესორია, 1953-იდან ხელმძღვანელობდა სოც. კვლევის ინ-ტს.

ა-ს ფილოსოფიას ჰეგელის დიალექტიკა, სასაქონლო ფეტიშიზმის თეორია და ნაწილობრივ ზ. ფროიდის ფსიქოანალიზი უძევს საფუძვლად. ფილოსოფიის მიზანს ა. კერძოსა და განსაკუთრებულის სპეციფიკის ახსნაში ხედავს და არა „საყოველთაოს კონსტრუირებაში" („უარყოფითი დიალექტიკა", 1966). ზოგიერთ ნაშრომში აკრიტიკებს *ფენომენოლოგიას, ეგზისტენციალიზმსა* და *ნეოპოზიტივიზმს*. „ახალი მუსიკის" ფილოს.-ესთეტ. კონცეფციის გაგებაში ეყრდნობა ავსტრ. კომპოზიტორებს ა. შენბერგს, ა. ბერგსა და ა. ვებერნს. მათ შემოქმედებაში თანამედროვე ბურჟ. საზოგადოებაში ადამიანის სიმარტოვისა და სასოწარკვეთის აღეკვ. გამოხატულებას ხედავს. ავტორია მუს. ნაწარმოებებისა, რ-თათვის დამახასიათებელია სტილის აფორისტული ლაკონიურობა. მისი ზოგიერთი ნაშრომი შეიცავს გამოხდომებს სოციალ. ქვეყნების სოც. და კულტ. ცხოვრების წინააღმდეგ. ა-მ გავლენა მოახდინა თანამედროვე ბურჟ. სოციოლოგიაზე, ფილოსოფიასა და მუსიკათმცოდნეობაზე.

*თხზ.*: Zur Metakritik der Erkenntnistheorie, Stuttg., 1956.

*ლიტ.*: Золтай Д., Музыкальная культура современности в зеркале эстетики Т. Адорно, «Вопросы философии», 1968, № 3; Манн Т., Собр. соч., т. 9, М., 1960, с. 228—231.

**ᲐᲓᲠᲔᲙᲘᲚᲐᲘ,** 1. ნაყოფიერების ღვთაება *კვირიასადმი* მიძღვნილ ადრესაგაზაფხულო დღესასწაულთა ციკლში შემავალი რიტუალი. გავრცელებული იყო ქვემო სვანეთში. მამაკაცთა ორი გუნდი ფერხულს ჩააბამდა და ერთი გუნდი მეორეს ემუქრებოდა: „ადრეკილა მოგვივიდა და წაგვივიდა, გირტყამთ ჯოხს..." და ა. შ.; მეორე გუნდი პირველის სიტყვებს იმეორებდა. სიმღერის დამთავრების შემდეგ გუნდები „ბრძოლას" იწყებდნენ. მეფერხულეები ერთმანეთს სტაცებდნენ ქუდს, ხმალს, ქამარს და სხვ., შეიძლება კაციც წაერთმიათ. ა. განეკუთვნება ნაყოფიერებასთან დაკავშირებულ წარმოდგენებს, რ-თა ამსახველ რიტუალებში ხშირად პირველყოფილი უბრალოებით იყო აქცენტირებული სექსუალური მომენტი. ასეთი წარმოდგენები ახასიათებს უძველეს სამიწათმოქმედო კულტ. მქონე ხალხებს და ფართოდ ყოფილა გავრცელებული საქართველოშიც (იხ. *ბერიკაობა, ყეენობა*); 2. რიტუალური აქსესუარი, ხისგან გამოთლილი ფალოსის (იხ. *ფალოსის კულტი*) გამოსახულება, რ-საც წელზე ჰკიდებდნენ კვირიას დღესასწაულებში მონაწილე პერსონაჟებს (უმთავრესად მამაკაცებს). მისი პარალელებია კახური „კონკილა", ზემოსვანური „საქმისა", ჯავახური „თულო", ქართლური „კანჭი".

*ლიტ.*: ბარდაველიძე ვ., ქართული (სვანური) საწესო გრაფიკული ხელოვნების ნიმუშები, თბ., 1953; რუხაძე ჯ., ქართული ხალხური დღესასწაული, თბ., 1966; ჯავახიშვილი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 1, თბ., 1951; ჯანელიძე დ., ქართული თეატრის ხალხური საწყისები, წგნ. 1, თბ., 1948.

*ი. სურგულაძე.*

**ᲐᲓᲠᲔᲜᲐᲚᲘᲜᲘ** (ლათ. ad—თან და rena-

lis — თირკმლისა), თირკმელზედა ჯირკვლის ტვინოვანი ნივთიერების ჰორმონი, პიროკატექინის წარმოებული; L — მეთილამინოეთანოლპიროკატექინი:




თეთრი კრისტალები, მოლ. მასა 183,2. ოპტიკურად აქტიურია, იხსნება ცხელ წყალში, მჟავებსა და ტუტეებში, არამდგრადია. პირველად გამოყვეს მსხვ. რქ. საქონლის თირკმელზედა ჯირკვლის ტვინოვანი ნივთიერებისაგან 1901, ხოლო სინთეზური ა. მიიღეს 1905. ა. წარმოიქმნება ფენილალანინისა და თიროზინისაგან თირკმელზედა ჯირკვლის ქრომაფინულ გრანულებში, საიდანაც გადადის სისხლში. სისხლში მოხვედრისას ა. აძლიერებს ქსოვილების მიერ ჟანგბადის ათვისების უნარს, ხელს უწყობს სისხლში შაქრის მომატებას (*ჰიპერგლიკემია*), აუმჯობესებს ნივთიერებათა ცვლას, ავიწროებს წვრილ პერიფერიულ სისხლძარღვებს და მაღლა სწევს სისხლის წნევას, აძლიერებს და აჩქარებს გულისცემას, აჩქარებს სუნთქვას, ანელებს ნაწლავთა პერისტალტიკას, ადუნებს ბრონქის კუნთებს, აფართოებს გუგას და სხვ. ძლიერი ემოციების, ფიზიკური დაძაბულობის, გაცივების, სისხლში შაქრის დაქვეითების (*ჰიპოგლიკემია*) და სხვ. დროს ა-ის რაოდენობა სისხლში მკვეთრად მატულობს. ა-ის ქლორწყალბადმჟავა მარილის ხსნარი შეყავთ კანქვეშ სისხლის წნევის დაცემის, ბრონქული ასთმისა და სხვა ალერგიული დაავადებების შემთხვევებში. იყენებენ ადგილ. საანესთეზიო საშუალებებთან ერთად მათი მოქმედების გასაძლიერებლად. ა-ის წვეთები იხმარება თვალის სნეულებათა პრაქტიკაში. მისი გამოყენება არ შეიძლება ჰიპერტონიული დაავადების, ათეროსკლეროზის, გულის მძიმე დაავადების, შაქრიანი დიაბეტის, თირეოტოქსიკოზისა და ორსულობის დროს.

**ადრენოკორტიკოტროპული ჰორმონი** (აკტჰ), კორტიკოტროპინი, ჰიპოფიზის წინა წილის ჰორმონი. თირკმელზედა ჯირკვლის ქერქის ფუნქციის სტიმულატორი. აძლიერებს *კორტიკოსტეროიდების* გამომუშავებას, რითაც ხელს უწყობს ნივთიერებათა ცვლის ნორმალურ მიმდინარეობას და ზრდის ორგანიზმის წინააღმდეგობას არახელსაყრელი ფაქტორებისადმი. აკტჰ-ს იღებენ მსხვ. რქ. საქონლის ჰიპოფიზისაგან, აგრეთვე სინთეზურად. სინთეზურ პრეპარატებს უფრო მაღალი ბიოლ. აქტივობა აქვს. აკტჰ-ს იყენებენ თირკმელზედა ჯირკვლის ქერქის უკმარობის დროს, აგრეთვე რევმატიზმის, პოლიართრიტის, ნიკრისის ქარის, ბრონქიალური ასთმის, ეგზემისა და სხვ. სამკურნალოდ.

**ადრესატი** (გერმ. Adressat), 1. პირი, ვისაც ეგზავნება წერილი, დეპეშა, ამანათი და მისთ.; 2. ვის სახელზეც *ადრესია* შედგენილი. ადრესანტი, პირი, რ-იც გზავნის წერილს, დეპეშას და მისთ.

**ადრესი** (ფრანგ. adresse), 1. საზოგადოებრივი ორგანიზაციის წერილობითი მისალმება რომელიმე მოღვაწის ან დაწესებულებისადმი ამა თუ იმ მოვლენასთან (უპირატესად იუბილესთან) დაკავშირებით; 2. მისამართი. ამჟამად ამ მნიშვნელობით ქართულში აღარ იხმარება.

**ადრეს-კალენდარი**, საცნობარო წიგნი, რ-შიც მოცემულია რომელიმე ქალაქის, რაიონის ან ოლქის მცხოვრებთა და დაწესებულებათა სიები და მისამართები, აგრეთვე საკალენდრო ცნობებიც. პირველი ა.-კ. გამოვიდა პარიზში 1691. ქართული ა.-კ-ის ნიმუშია ვ. გუნიას მიერ შედგენილი „საქართველოს კალენდარი", რ-იც გამოდიოდა თბილისში 1888–98, 1903–05. სხვა მასალასთან ერთად მასში ქვეყნდებოდა ცნობები საქართვ. გეოგრაფიასა და ისტორიაზე, ქართვ. მოღვაწეთა ბიოგრაფიები და პორტრეტები.

**ადრეული ბავშვობის ასაკი**, სკოლამდელის წინარე პერიოდი, იწყება ძუძუს ასაკის შემდეგ, მე-2 წლიდან და გრძელდება 3 წლამდე (ზოგი პერიოდიზაციის მიხედვით, 4 წლამდე), მას საბაგო ასაკსაც უწოდებენ. ამ ასაკში ბავშვის ორგანიზმი სიმაღლეში ზრდასთან შედარებით უფრო ინტენსიურად მსხვილდება და მაგრდება. ამ დროს ბავშვის პიროვნების განვითარების მთავარი ფაქტორებია ძუძუს მიტოვება, ფეხის ადგმა და მეტყველების დაუფლება.

ბავშვი პირველად იწყებს საქმიანობას: უფროსებს უსრულებს იოლ დავალებებს და თავისი ხელით იკმაყოფილებს ელემენტარულ მოთხოვნილებებს. ეს აჩვევს ბავშვს მიზნის დასახვასა და მის მიღწევას, რაც ხელს უწყობს ნებისყოფის განვითარებასა და საკუთარი „მეს", როგორც მოქმედების მიზეზის, განცდას, ხოლო ამ პერიოდის ბოლოსათვის — საკუთარი „მეს" გაცნობიერებას.

„მეს" გაცნობიერების პირველ გაღვიძებასთან დაკავშირებით 3–4 წლის ასაკში ხშირად იჩენს თავს ჟინიანობა და ეგოიზმი, რის გამოც ამ ასაკს „პირველი ჟინიანობის" ასაკსაც უწოდებენ. ჟინიანობის დასაძლევად საჭიროა ბავშვს შევუქმნათ მტკიცე რეჟიმი, ყოველ აკრძალულ მოქმედებას უნდა დავუპირისპიროთ დასაშვები და საქები მოქმედება.

ბავშვის საქმიანობა მოძრაობა კი არა, მოქმედებაა: მას არააღქმადი, არათვალსაჩინო მნიშვნელობა, აზრი აქვს. ამიტომ იგი ბავშვს უვითარებს აზროვნებას, სახელდობრ, თვალსაჩინო გრძნობად შინაარსში აზრის, მნიშვნელობის წვდომის უნარს. ბავშვი უკვე ახერხებს სიტყვის ბგერებსა თუ სხვის მოძრაობაში მოცემულ მნიშვნელობას ჩასწვდეს, მოახდინოს მათი „აზრდება". ამ უნარის გარეშე მეტყველების დაუფლება შეუძლებელი იქნებოდა. ეს არის აზროვნების სპეციფ. ადამიანური ფორმა, სხვანაირად მას *სიმბოლურ აზროვნებასაც* უწოდებენ. მისი აღმოცენება და სწრაფი განვითარება ა. ბ. ა-ის ძირითადი ფუნქციაა. იგი ვლინდება ამ ასაკისათვის დამახასიათებელ ე. წ. სიმბოლურ თამაშშიც (ბავშვი ამა თუ იმ საგანში პირობითად გულისხმობს სულ სხვა მნიშვნელობის საგანს, მაგ., სკამს ხან გემად, ხან კოსმოსურ რაკეტად, ჯოხს კი ცხენად წარმოიდგენს ხოლმე. თავის მხრით, ეს ხელს უწყობს სიმბოლური აზროვნების განვითარებას).

სიტყვას, როგორც გარკვეული მნიშვნელობის (ობიექტის) აღმნიშვნელს, ბავშვი პირველად ა. ბ. ა-ის დასაწყისიდან ხმარობს. უფრო მცირე ასაკში თქმული სიტყვა ამ ფუნქციას ვერ ასრულებს. ამ პერიოდის ბოლოსათვის მეტყველების განვითარება ფაქტობრივად დასრულებულია, ბავშვი უკვე თითქმის სწორად, გამართული წინადადებებით მეტყველებს.

მეტყველების დაუფლებასთან დაკავშირებით ა. ბ. ა-ში იწყება ბავშვის ჩამოყალიბება სოც. არსებად. ბავშვს უჩნდება ტოლებთან ურთიერთობის მოთხოვნილება, მაგრამ ეს ურთიერთობა ჯერ ბავშვთა კოლექტივის ცალკეულ წევრებთან (და არა ოვით ამ კოლექტივთან), ცალკეულ ბავშვებთან ურთიერთობის სახეს ატარებს.

*ლიტ.*: ნათაძე რ., დაბადებიდან თხუთმეტ წლამდე, თბ., 1962; უზნაძე დ., ბავშვის ფსიქოლოგია, თბ., 1947; მისივე, შრომები, ტ. 5, თბ., 1967; Эльконин Д. Б., Детская психология (Развитие ребёнка от рождения до семи лет), М., 1960.

**ადრეულობა** სასოფლო-სამეურნეო მცენარისა, იხ. სტ. *სავეგეტაციო პერიოდი*.

**ადრეულობა** სასოფლო-სამეურნეო ცხოველისა, სას.-სამ. ცხოველთა სწრაფი ზრდა-განვითარების უნარი. ა. მემკვიდრეობითი თვისებაა. ცხოველის ზრდა-განვითარების სწრაფად დასრულების უნარს ფიზიოლოგიური ა. ეწოდება, ხოლო პროდუქტიულობის ადრე მიღწევის უნარს — სამეურნეო ა. მაგ., იმერული და ოსტფრისლანდიური ცხვარი 8—10 თვის ასაკში იგებს ბატკანს, მერინოსი და სხვ. ჯიშები — 2 წლის ასაკში; ნაცარა უკრ., ყალმიხური, ყირგ. ძროხა სრულ განვითარებას 7—8 წლის ასაკში აღწევს, ხოლმოგორული, კოსტრომული, ოსტფრისლანდიური სიმენტალური და სხვ. კულტ. ჯიშები — 4—5 წლის ასაკში. უხვი საკვები და კარგი მოვლა ხელს უწყობს ცხოველის სწრაფ ზრდა-განვითარებას და სამეურნეო მიზნებისათვის მის ადრეულად გამოყენების საშუალებას გვაძლევს. უკმარი კვება, ცუდი სადგომი, მოუვლელობა აფერხებს ცხოველის ზრდა-განვითარებას. მაგ., ყაზახ. და ასტრახანული ძროხა, თუშური ცხვარი კარგი კვების პირობებში ადრეულია, უკმარი კვებისას — გვიანი. ა-ს დიდი ეკონ. მნიშვნელობა აქვს, რადგან ხელს უწყობს ჯოგის ბრუნვის დაჩქარებას.

**ადრიანე,** ჰადრიანე, პუბლიუს ელიუს (Publius Aelius Hadrianus) (76—138), რომის იმპერატორი 117—138, ანტონინების დინასტიისა. იმპ. *ტრაიანეს* აღზრდილი და შვილობილი. მის დროს მოხდა რომის სახელმწიფოს შემდგომი ცენტრალიზაცია და იმპერატორის ხელისუფლების განმტკიცება. სენატის საპირისპიროდ ა-მ დიდი უფლებები მიანიჭა პრინცეფსის საბჭოს, რ-იც მუდმივმოქმედ ოფიც. სათათბირო ორგანოდ აქცია. საიმპერატორო დაწესებულებათა სათავეში მხედრები დააყენეს. ამ დაწესებულებებმა საერთო-სახელმწიფოებრივი მნიშვნელობა მიიღო. ა-ს ბრძანებით ჩატარდა რომის სამართლის კოდიფიკაცია, შეგროვდა მოქმედი პრეტორული ედიქტები და გამოიცა ე. წ „მუდმივი ედიქტი" (Edictum perpetuum), რ-ის ძალითაც რომაელთა თემის იურიდ. ნორმები ვრცელდებოდა სახელმწიფოში შემავალ ხალხებსა და ტომებზე. ა. საგანგებოდ ზრუნავდა პროვინციათა ეკონ. გაძლიერებისა, ქალაქების განმტკიცებისა და მათი ცხოვრების გამოცოცხლებისათვის. ხშირად მოგზაურობდა და კონტროლს უწევდა პროვინციულ მმართველობას. ააგო თავდაცვითი სიმაგრეების მთელი სისტემა — „რომის სასაზღვრო ხაზი" (Limes Romanus). ა-ს დროს აჯანყდა იუდეა ბარ-კოხბას მეთაურობით (132—135). ა-ს გართულებული დამოკიდებულება ჰქონდა იბერიის (ქართლის) მეფე *ფარსმან II*-თან.

*წყარო*: Cassii Dionis Cocceiani Historiarum Romanorum quae supersunt, ed. U. Th. Boissevain, v. 3, lib. 69, B., 1901.

*ლიტ.*: Henderson B. W., Life and principate of the emperor Hadrian. A. D. 76—138, L., 1923.



პუბლიუს ელიუს ადრიანე. მარმარილო. II საუკუნის I მეოთხედი. ა. პუშკინის სახ. სახვითი ხელოვნების სახელმწიფო მუზეუმი. მოსკოვი.

**ადრიანე,** ჰადრიანე (Hadrianus), **ა. I**, რომის პაპი 772 —795. წარმოშობით დიდგვარიანი რომაელი. პაპის ტახტის განსამტკიცებლად მარჯვედ გამოიყენა ფრანკებისა და ლანგობარდების შუღლი. ლანგობარდთა მეფის დეზიდერიუსის მიერ შევიწროებულმა ა-მ მიმართა ფრანკთა მეფე *კარლოს დიდს*, რ-მაც ბოლო მოუღო ლანგობარდთა სამეფოს იტალიაში (774) და ხელახლა დაუმტკიცა პაპს *პიპინ მოკლის* მიერ სტეფანე II-თვის 754 ნაბოძები სამფლობელო („წმ. პეტრეს მამული"), რითაც განამტკიცა პაპების საერო ხელისუფლება. ა-მ აკურთხა კარლოსის ძენი პიპინი — იტალიის, ხოლო ლუდოვიკუსი — აკვიტანიის

მეფედ. ნიკეის საეკლესიო კრებაზე (787) ა-მ დაგმო ხატმებრძოლეობა.

**ა. IV,** ერისკაცობაში ნ ი კ ო ლ ა ს ბ რ ე ი ქ ს პ ი რ ი (Breakspeare) (დაახლ. 1100 — 1. IX. 1159), ინგლ. საეკლ. მოღვაწე, ერთადერთი ინგლ. პაპი. 1152–54 პაპის ლეგატი სკანდინავიის ქვეყნებში, 1154-იდან — რომის პაპი. მოუხდა ბრძოლა ქ. რომის კომუნასთან და მის ხელმძღვანელ *არნოლდ ბრეშელთან,* რ-ის გაცემისათვის მან 1155 იმპერატორად აკურთხა *ფრიდრიხ I ბარბაროსა.* თეოკრატიული მისწრაფებების გამო 1157-იდან უთანხმოება მოუვიდა ფრიდრიხთან და 1158 მის წინააღმდეგ ქ. მილანთან დადო კავშირი.

**ა. VI,** ერისკაცობაში — ა დ რ ი ა ნ ე დ ე დ ე ლ ი (Adriaan Dedel) (2. III. 1459, უტრეხტი,—14. IX. 1523, რომი), რომის პაპი 1522-იდან, უტრეხტელი ხელოსნის შვილი. თეოლ. პროფესორი, შემდეგ ლუვენის უნ-ტის რექტორი. 1507-იდან კარლ ჰაბსბურგის (მომავალი *კარლ V*) აღმზრდელი. 1516 არაგონისა და ნავარის ინკვიზიტორი. 1516—17 *სისნეროსთან* ერთად განაგებდა ესპანეთს. 1517-იდან კარდინალი. პაპად ყოფნისას ამაოდ შეეცადა ჩაეტარებინა რომის კურიის რეფორმა. სცადა მოეწყო ჯვაროსნული ლაშქრობა ოსმალეთის წინააღმდეგ.

**ადრიანეს ვილა** (Villa Adriana), რომის იმპერიისდროინდელი ისტ.-არქიტ. ძეგლი ტიბურის (ახლანდ. ტივოლი, რომიდან 25 *კმ*) მახლობლად. აშენებულია 125—135, იმპ. ადრიანეს დროს. XV ს-იდან დღემდე აქ პერიოდულად წარმოებს არქეოლ. გათხრები. აღმოჩენილია იმპერატორის სასახლე, სამხატვრო გალერეა, სტადიონი, თერმები, 3 თეატრი, ტაძრები, ბაღები, 400 *მ* სიგრძის არხი და სხვ.

**ადრიანოპოლის ბრძოლა 378,** ბრძოლა რომაელებსა და აჯანყებულ ვესტგუთებს შორის. 9 აგვ. ადრიანოპოლთან (ახლანდ. ედირნე, თურქეთი) იმპ. *ვალენტმა* ბრძოლა გაუმართა აჯანყებულებს, რ-ებსაც მონები და კოლონებიც შეუერთდნენ. რომაელებმა შეუტიეს ვესტგუთების ბანაკს, რ-იც ოთხთვალებით იყო გარშემორტყმული. მოულოდნელად მტრის ცხენოსანი ჯარი თავს დაესხა რომაელთა მარცხენა ფრთას და მთლიანად გაანადგურა იგი, ყველა მხრიდან გარშემორტყმული რომაელთა არმია თითქმის მთლიანად მოისპო, დაიღუპა იმპერატორიც, ამ დამარცხებამ საგრძნობლად დაასუსტა რომის იმპერია. IV ს. ისტორიკოსის ამიანე მარცელინუსის ცნობით, ა. ბ-ში რომაელთა არმიის ერთ-ერთი სარდალი ყოფილა *ბაკურ იბერიელი.*

*ლიტ.:* გ ა მ ყ რ ე ლ ი ძ ე ა., ამიანე მარცელინე, წგნ.: გეორგიკა, ტ. 1, თბ., 1961.

**ადრიანოპოლის საზავო ხელშეკრულებები 1713, 1829,** 1. 1713 ხ ე ლ შ ე კ რ უ ლ ე ბ ა დაიდო რუსეთსა და ოსმალეთს შორის 25 წ. ვადით. ხელმოწერილია 13(24) ივნ. ქ. ადრიანოპოლში (ახლანდ. ედირნე, თურქეთი). ა. ს. ხ-ით დასრულდა რუსეთ-ოსმალეთის 1711—13 ომი. მისი პირობები ძირითადად იგივე იყო, რაც 1711 პრუტის საზავო ხელშეკრულებისა. 1720 შეიცვალა კონსტანტინოპოლის *„საუკუნო ზავით“;* 2. 1829 ხ ე ლ შ ე კ რ უ ლ ე ბ ი თ დასრულდა რუსეთ-ოსმალეთის 1828—29 ომი. ხელმოწერილია 2(14) სექტ.; შედგება 16 მუხლისა და ცალკე აქტისაგან, რ-იც მოლდ. და ვლახეთის უფლებებს განსაზღვრავდა. ა. ს. ხ-ით ოსმალეთს დაუბრუნდა ომის დროს რუს. ჯარის მიერ ევროპასა და აზიაში დაკავებული ტერიტ. დიდი ნაწილი. რუს. ხელში გადავიდა მდ. დუნაის შესართავი კუნძულებითურთ, შავი ზღვის აღმ. სანაპირო მდ. ყუბანის შესართავიდან აჭარის ჩრდ. საზღვრამდე (სოფ. შეკვეთილი, ახლანდ. მახარაძის რ-ნი) ანაპისა და ფოთის სიმაგრეებითურთ, ახალციხის საფაშოს ნაწილი — ახლანდ. ახალციხის, ახალქალაქის, ასპინძის, ადიგენის და ბოგდანოვკის რ-ნები. ოსმალეთმა ცნო ქართლ-კახეთის, იმერეთის, სამეგრელოს, გურიის, აგრეთვე ერევნისა და ნახჭევანის სახანოთა რუსეთთან შეერთება. ოსმალეთს ევალებოდა რუსეთისათვის გადაეხადა კონტრიბუცია 1,5 მლნ. ჰოლანდ. გულდენის ოდენობით. ხელშეკრულებამ დაადასტურა რუსეთის ვაჭართა პრივილეგიები ოსმალეთის ტერიტორიაზე. რუსეთმა მოიპოვა დუნაიზე, შავ ზღვასა და სრუტეებში თავისუფალი ნაოსნობის უფლება. ოსმალეთი კისრულობდა 1826 *აკერმანის კონვენციის* პირობების შესრულებას. ა. ს. ხ-მ საბოლოოდ დაამკვიდრა რუსეთი ამიერკავკასიაში, გარდა ამისა, დააჩქარა მოლდ., ვლახეთის, სერბ. და საბერძნ. ხალხთა განთავისუფლება ოსმალთა ჩაგვრისაგან.

*ლიტ.:* М а р к с К. и Э н г е л ь с Ф., Соч., 2 изд., т. 9—11, М., 1957—58; Ф а д е е в А. В., Россия и Восточный кризис 20-х годов XIX в., М., 1958, гл. 5.

**ადრიატიკის ზღვა** (Adria, ძვ. წ. VI ს. ბერძნული კოლონიის სახელწოდებიდან; იტალ. Mare Adriatico, სერბოულ-ხორვატული — Jadransko more), ნახევრად დახშული ზღვა. ხმელთაშუა ზღვის ნაწილი აპენინისა და ბალკანეთის ნ.-კ-ებს შორის. ოტრანტოს სრუტით უერთდება იონიის ზღვას. ფართ. 132 ათ. *კმ²*. სამი მხრით შემოსაზღვრულია მაღალი მთებით: სამხრ.-დას-ით აპენინებით, ჩრდ-ით — ალპები, ჩრდ.-აღმ-ით — დინარის მთიანეთი, ჩრდ.-დას. და დას. სანაპირო დაბლობია. ბალკანეთის ნ.-კ-ის სანაპირო ზოლის გასწვრივ ბევრი კუნძულია (კორჩულა, ხვარი, ბრაჩი). მთავარი ყურეებია: ჩრდ-ით — ვენეციისა და ტრიესტის, სამხრ.-დას-ით — მანფრედონიისა. სიღრმე ჩრდ. ნაწილში 20—65 *მ*, შუა ნაწილში — 100 — 170 *მ*, სამხრ.-აღმ-ით — 1589 *მ*-მდე. ფსკერი აგებულია ფორამინიფერებიანი ქვიშებით და ლამით. ჰავას ხმელთაშუა ზღვის ჰავის ნიშნები აქვს, მაგრამ ირგვლივ მდებარე ხმელეთის გავლენით მნიშვნელოვნად განსხვავდება ჰავის ამ ტიპისაგან. დამახასიათებელია ადგილ. ქარი — ბორა, სიროკო, მისტრალი. ჰაერის საშ. ტემპ-რა თებერვალში ჩრდ-ით 5°C, სამხრ-ით 10°C, აგვისტოში, შესაბამისად, 24°C და 26°C; წყლის ტემპ-რა ზედაპირზე თებერვალში ჩრდ-ით 7°C, სამხრ-ით 12—13°C, აგვისტოში, შესაბამისად, 24°C და 26°C. მარილიანობა ჩრდ-ით 30—35‰, სამხრ.-აღმ-ით 38‰-მდე. მოქცევა შერეული, სიმაღლე 1,2 *მ*-მდე. ა. ზ-ში განვითარებულია თევზჭერა (სარდინი, სკუმბრია). მთავარი ნავსადგურებია ტრიესტი, ვენეცია, ანკონა, ბარი, ბრინდიზი (იტალია), რიეკა, სპლიტი, დუბროვნიკი, კოტორი, შიბენიკი (იუგოსლავია), დურესი და ვლორა (ალბანეთი). იხ. აგრეთვე *ხმელთაშუა ზღვა.*

**ადრიატიკის ზღვა**

მთავარი ნავსადგურები

იტალიისა
- ტრიესტი
- ვენეცია
- ანკონა
- ბარი
- ბრინდიზი

იუგოსლავიისა
- რიეკა
- სპლიტი
- დუბროვნიკი
- კოტორი
- შიბენიკი

ალბანეთისა
- დურესი
- ვლორა

**ადსორბენტი,** ბუნებრივი ან სინთეზურად მიღებული სხეული, რ-იც განვითარებული ზედაპირის მეოხებით გარემომცველი აირიდან ან ხსნარიდან კარგად შთანთქავს (ადსორბირებს) ნივთიერებას. ა-ის ადსორბციულ თვისებებს განსაზღვრავს მისი ზედაპირის ფიზ. მდგომარეობა, ქიმ. შედგენილობა, კუთრი ზედაპირი და ფორიანობის ხასიათი. არაფოროვანი ა-ის (დაფქული, კრისტალური სხეულები, წვრილკრისტალური ნალექები, კვამლის, მურის და სხვ. ნაწილაკები) კუთრი ზედაპირი დაახლ. 1 *მ²/გ*-იდან 500 *მ²/გ*-მდე აღწევს, ფოროვანი ა-ის (სილიკაგელის, ალუმოგელის, ალუმოსილიკატური კატალიზატორების, აქტიური ნახშირის) კი — 1000 *მ²/გ*-მდე. განასხვავებენ არაფოროვან წვრილ-, მსხვილ- და შერეულფორებიან ა-ებს, მათ ფართოდ იყენებენ ცხიმებისა და ნავთობპროდუქტების გასაწმენდად, პოლიმერული მასალის შემვსებად, კატალიზატორების სარჩულად, აირწინაღებში, ნარევების ქრომატოგრაფიული დაყოფისათვის (იხ. *ქრომატოგრაფია*), მედიცინაში და სხვ.

**ადსორბერი,** *ადსორბციისათვის* გახკუთვნილი დანადგარის ძირითადი აპარატი. არსებობს პერიოდული და უწყვეტი ქმედების ა. *ადსორბენტის* ფენა ა-ში შეიძლება იყოს უძრავი, მოძრავი და მდუღარე ანუ ფსევდოთხიერი. უძრავფენიან ა. ვერტიკალურად ან ჰორიზონტალურად დადგმული ჭურჭელია, რ-ის ცხაურებზე დაფენილი ადსორბენტის ფენაში ატარებენ გასაწმენდ ნივთიერებას. ასეთი აპარატი პერიოდული ქმედებისაა (ნახ. 1). მოძრავფენიან ა-ში ადსორბენტი და გასაწმენდი ნივთიერება ურთიერთსაწინააღმდეგო მიმართულებით მოძრაობენ. ამ პრინციპით მომუშავე ა. უწყვეტი ქმედებისაა. მდუღარეფენიან ა-ში (ნახ. 2) ადსორბენტი დასამუშავებელი ნივთიერებების არეშია შეწონილი. ამ ტიპის აპარატები შეიძლება იყოს როგორც პერიოდული, ისე უწყვეტი ქმედებისა. ადსორბენტის გაჯერების შემდეგ საჭიროა მისი აღდგენა — დესორბცია ორთქლის, ცხელი ჰაერის ან სათანადო გამხსნელების საშუალებით. ა-ს იყენებენ ეთერზეთებისა და ნავთობის წარმოებაში, ზოგი ორგ. ნაერთის, მავნე აირის, ორთქლის განსაცალკევებლად და დასაჭერად, შეღებილი ხსნარების გასაუფერულებლად, არასასურველი მინარევების მოსაცილებლად და სხვ.



ადსორბერი პერიოდული ქმედებისა: 1 ფოროვანი ადსორბენტი; 2. ჰორიზონტალური ცხაური.



ადსორბერი მდუღარე ადსორბენტის ფენით: 1 კორპუსი; 2 მანაწილებელი ცხაური; 3 ადსორბენტის მდუღარე ფენა.

**ადსორბცია** (ლათ. ad—ზე, თან და sorbeo — შთანთქავ), სითხის ან მყარი სხეულის ზედაპირული შრის მიერ აირადი გარემოდან ან ხსნარიდან რომელიმე ნივთიერების შთანთქმა. მაგ., ძმარმჟავას წყალხსნარში გააქტივებული ნახშირის პატარა ნაჭერი რომ ჩავაგდოთ, დაიწყება ა. — ნახშირის ზედაპირზე მჟავას მოლეკულები ადსორბირდება და ხსნარში მჟავას კონცენტრაცია შემცირდება. ა. და *აბსორბცია* არის *სორბციის* სახეები. ნივთიერებას, რ-ის ზედაპირზე ა. მიმდინარეობს, *ადსორბენტი* ეწოდება, ხოლო ნივთიერებას, რ-იც შთაინთქმება, ა დ ს ო რ ბ ა ტ ი ან ს ო რ ბ ა ტ ი. ა-ის საპირისპირო პროცესს — ადსორბატის მოლეკულების გადასვლას გარემომცველ სივრცეში — *დესორბცია* ეწოდება. ადსორბატისა და ადსორბენტის მოლეკულებს შორის ურთიერთქმედების ხასიათის მიხედვით განასხვავებენ ფიზ. და ქიმ. (ქემოსორბცია) ა-ებს. ნაკლებადმტკიცე ფიზ. ა. განპირობებულია ადსორბენტისა და ადსორბატის მოლეკულათაშორისი ურთიერთქმედების ძალებით. ქემოსორბციის დროს ადსორბენტისა და ადსორბატის მოლეკულები წარმოქმნის ქიმ. ნაერთებს. სხვადასხვა პირობებში ა. შეიძლება იყოს ერთშრიანი (მონომოლეკულური) და მრავალშრიანი (პოლიმოლეკულური). თუ დესორბციისა და ა-ის სიჩქარე ერთმანეთს გაუტოლდება, მყარდება ადსორბციული წონასწორობა, რ-იც დამოკიდებულია ტემპ-რაზე, აირის წნევაზე (ან ხსნარის კონცენტრაციაზე), ადსორბენტისა და ადსორბატის ბუნებასა და სტრუქტურაზე. ა-ს იყენებენ ღვინის დასაწმენდად, სხვადასხვა აირების, სითხეების, ბიოლ. აქტიური ნივთიერებების (ვიტამინები, ფერმენტები, ჰორმონები, ანტიბიოტიკები) გასაწმენდად, გასაშრობად, სხვადასხვა ნარევიდან მათ გამოსაყოფად. ა-ზეა დაფუძნებული ქრომატოგრაფიული ანალიზი (იხ. *ქრომატოგრაფია*).

*ლიტ.:* ც ი ც ი შ ვ ი ლ ი გ., სორბციული პროცესები, თბ., 1959.

**ადუედა აძიუი,** ტბა კოდორის ქედის ჩრდ. ფერდობზე, აფხ. ასსრ ოჩამჩირის რ-ნში. ზ. დ. 2411 *მ*. უჭირავს მყინვარული კარის ძირი. ზედაპირის ფართ.

0,32 *კმ*$^2$, წყალშემკრები აუზის ფართ. 2,3 *კმ*$^2$, საშ. სიღრმე 29,6 *მ*, უდიდესი — 64 *მ*. საზრდოობს თოვლისა და წვიმის წყლით. უმაღლესი დონე აქვს ზაფხულის პირველ ნახევარში, დაბალი — ზამთარში. ტბიდან გაედინება მდ. ადუედა. წყლის ტემპ-რა ზაფხულში 16—18°C, ზამთარში იყინება. წყალი მტკნარია.

**ადუვა,** ა დ უ ა, ქალაქი ჩრდ. ეთიოპიაში, ტიგრეს პროვინციაში. ზ. დ. 2 ათ. *მ*. 12,5 ათ. მცხ. (1965). საავტ. გზების კვანძი, სავაჭრო ცენტრი (გააქვთ მარცვლეული, ყავა, ტყავი). ტყავისა და ქსოვილების წარმოება, ლითონდასამუშ. სახელოსნოები. იტალია-ეთიოპიის ომის დროს (1895—96) ა-თან 1896 ნეგუს მენელიკ II-ის ჯარმა გაანადგურა იტალ. საექსპედიციო კორპუსი. იტალია იძულებული გახდა შეეწყვიტა აგრესია ეთიოპიის წინააღმდეგ.

**ადური** (Adour), მდინარე საფრანგეთის სამხრ.-დას. ნაწილში. სიგრძე 335 *კმ*. სათავე ცენტრ. პირენეებში აქვს, ერთვის ბისკაის ყურეს. წყალუხვია გაზაფხულსა და შემოდგომაზე. წყლის საშ. წლ. ხარჯი 360 *მ*$^3$/*წმ*. იყენებენ სარწყავად. სანაოსნოა ქვემო დინებაში. ა-ზე აგებულია ჰესი. ჩამოუდის ქ-ებს ტარბსა და ბაიონას.

**ადჰეზია** (ლათ. adhaesio — შევაწებებ, მივაწებებ), ორი სხვადასხვაგვარი, მყარი ან თხევადი სხეულის ზედაპირის შეწებება (მაგ., წყლის წვეთების მიწებება მინაზე). ისე როგორც *ადსორბციის* დროს, ამ შემთხვევაშიც სხეულთა ნაწილაკებს შორის შეჭიდულობა განპირობებულია მოლეკულათშორისი ძალებით და რაოდენობრივად სხეულთა დასაცილებლად საჭირო კუთრი მუშაობით ხასიათდება. ზოგჯერ ა. უფრო დიდია, ვიდრე *კოჰეზია* (სხეულის შიგნით ნაწილაკთა ურთიერთშეჭიდულობა). უსწორმასწორო ზედაპირიანი მყარი სხეულების ა. ჩვეულებრივ მცირეა, რადგან მთლიანი ზედაპირით ვერ ეხებიან ერთმანეთს. მყარი სხეულისა და სითხის, აგრეთვე ორი შეურეველი სითხის ა. ზღვრულ სიდიდეს აღწევს, ვინაიდან ასეთი სხეულების ზედაპირი მთლიანად ეხება ერთმანეთს. თუ მყარ სხეულს თხევადი პოლიმერით დავფარავთ, იგი ამ სხეულის ღრუებსა და ფორებში შეაღწევს. პოლიმერის გამყარების შემდეგ წარმოიქმნება შეჭიდულობა, რ-საც ზოგჯერ მექანიკურ ა-ს უწოდებენ. ასეთ შემთხვევაში პოლიმერული აფსკის ასაგლეჯად გამყარებული პოლიმერის კოჰეზია უნდა გადავლახოთ. ზღვრულ ა-ს რომ მიაღწიონ, პლასტ. ან ელასტ. მდგომარეობაში მყოფ მყარ სხეულებს წნევით აერთებენ (მაგ., რეზინის წებოთი შეწებების ან ლითონების ცივად შედუღებისას). მტკიცე ა. მიიღება აგრეთვე გამყოფ ზედაპირზე ახალი მყარი ფაზის წარმოქმნის (მაგ., გალვანური დაფარვისას) ან ქიმ. ნაერთების (ჟანგეულების, სულფიდების და სხვ. აფსკების) წარმოქმნისას. ერთი და იმავე პოლიმერის ორი მოცულობის ურთიერთშეხებისას შეიძლება მოხდეს ავტოჰეზია (თვითშეწებება). ამ შემთხვევაში შეჭიდულობის სიმტკიცე მოლეკულათა დიფუზიის გამო დროთა განმავლობაში კოჰეზიურ სიმტკიცეს უახლოვდება.

ა-ის მოვლენას ადგილი აქვს შედუღების, რჩილვის, მოკალვის, დაწებების, ფოტომასალის დამზადების, კოროზიისაგან დამცავი ლაქსაღებრების გამოყენების დროს. ა. ხელს უწყობს მოხახუნე დეტალების ცვეთას. ა-ის თავიდან ასაცილებლად იყენებენ საცხებს.

*ლიტ*.: Воюцкий С. С., Аутогезия и адгезия высокополимеров, М., 1960; Кротова Н. А., О склеивании и прилипании, М., 1956.

**აედოსი** (ბერძნ. aoidos—მომღერალი), სახალხო მთქმელი ძვ. საბერძნეთში. აედოსები ქმნიდნენ და თვითონვე ასრულებდნენ ეპიკურ სიმღერებს ფორმინგის ან კითარის თანხლებით. თემათა ოსტატურად გამეორება, სპეც. ეპიკური ენისა და ფორმულების ცოდნა ა-ებს იმპროვიზაციას უადვილებდა. ისინი ბევრს მოგზაურობდნენ, გამოდიოდნენ დღესასწაულებზე და დიდებულთა სასახლეებში. ა. დაგვიხატა ჰომეროსმა „ოდისეაში" ფემიოსისა და უსინათლო დემოდოკეს სახით.

**აერარიუმი** (ბერძნ. aēr — ჰაერი), ჰაერის აბაზანების მისაღებად მოწყობილი მოედანი, რ-იც დაცულია მზის პირდაპირი სხივებისა და ქარისაგან.

**აერაცია წყლისა,** წყლის გაჯერება ჰაერის ჟანგბადით. აერაციას ატარებენ წყალსადენის გამწმენდ ნაგებობებში, რომ წყალს მოაცილონ რკინის ჰიდროჟანგი, თავისუფალი ნახშირმჟავა და გოგირდწყალბადი. აერაცია არსებითად აუმჯობესებს წყლის ხარისხს. ჩამდინარე წყლის ბიოლ. წმენდის ნაგებობებში (*აეროტენკი, აეროფილტრი, ბიოფილტრი*) აერაციას მიმართავენ იმ მიკროორგანიზმთა (აერობული ბაქტერიები) ცხოველმოქმედების გასაზრდელად, რ-ებიც უზრუნველყოფენ წყალში გახსნილი ორგან. ნივთიერებებისა და სხვა სიბინძურის მინერალიზაციას.

**აერენქიმა** (ბერძნ. aēr — ჰაერი და enchyma — ავსება, აქ — ქსოვილი), პარენქიმული უჯრედებისაგან შემდგარი, ჰაერით ამოვსებული ფაშარი ქსოვილი. უვითარდება ჭაობისა და წყლის მცენარეებს (იხ. *ჰიდროფიტები*) წყალში მოქცეულ ორგანოებში, სადაც გროვდება ცხოველმოქმედებისათვის აუცილებელი ჟანგბადისა და ნახშირორჟანგის მარაგი.

**აერო**... (ბერძნ. aēr — ჰაერი), რთული სიტყვის პირველი შემადგენელი ნაწილი. ნიშნავს: ჰაერისა, საჰაერო, აგრეთვე საავიაციოს. მაგ., აეროდრომი, აეროპლანი, აეროდინამიკა.

**აეროაგეგმვა,** თვითმფრინავიდან აეროფოტოაპარატით ადგილის ფოტოგრაფირება და მის საფუძველზე აეროგეოდეზიური ხერხებით ტოპოგრ. გეგმებისა და რუკების შედგენა. იხ. აგრეთვე *აგეგმვა*, *აეროგეოდეზია*.

**აერობები,** აერობული ორგანიზმები (*აერო*... და ბერძნ. bios — სიცოცხლე), ორგანიზმები, რ-თა ცხოველმოქმედებისათვის საჭიროა ჰაერის თავისუფალი ჟანგბადი. მათ განეკუთვნება თითქმის ყველა მცენარე, ცხოველი და მიკროორგანიზმების უმრავლესობა. ჟანგბადს იყენებენ ჟანგვითი რეაქციებისათვის (იხ. *სუნთქვა*), რაც საჭირო ენერგიას იძლევა მათი სასიცოცხლო ფუნქციების შესასრულებლად. განასხვავებენ აუცილებელ ანუ ობლიგატურ და პირობით ანუ ფაკულტატურ (იგივე პირობითი *ანაერობები*) აერობულ მიკროორგანიზმებს. პირველ ჯგუფს განეკუთვნებიან ისეთი მიკროორგანიზმები, რ-ებიც ენერგიას ღებულობენ მხოლოდ ჟანგვითი რეაქციის შედეგად (მაგ., ძმარმჟავა ბაქტერიები), მეორე ჯგუფს კი ისეთი მიკროორგანიზმები, რ-ებსაც შეუძლიათ გამოიყენონ აგრეთვე *დუღილის* შედეგად მიღებული ენერგია. უკანასკნელთ უკიდურეს შემთხვევაში უჟანგბადოდაც შეუძლიათ არსებობა.

**აერობიოზი** (*აერო*... და ბერძნ. bios — სიცოცხლე), სიცოცხლე თავისუფალი ჟანგბადის პირობებში. ახასიათებს ცხოველების, მცენარეებისა და მიკროორგანიზმების უმრავლესობას, რ-ებიც ჟანგბადს უმეტესად სუნთქვისათვის იყენებენ, რითაც ცხოველმოქმედებისათვის საჭირო ენერგიას გამოიმუშავებენ (იხ. *სუნთქვა*). ა. სიცოცხლის ყველაზე უფრო გავრცელებული ფორმაა. იხ. აგრეთვე *აერობები*.

**აეროგამააგეგმვა,** ქანების რადიოაქტიურობის შესწავლა ($\gamma$- გამოსხივების რეგისტრაცია) თვითმფრინავზე დადგმული აერორადიომეტრების (იხ. *რადიომეტრები*) საშუალებით. ა-ის მიზანია რადიოაქტიური ელემენტების (ურანის და სხვ.) საბადოთა ძებნა-ძიება.

**აეროგეოდეზია,** ადგილის აეროსურათების გადაღება დიდი სიზუსტის გეოდეზიურ საფუძველზე დაყრდნობით. სურათებს იღებენ სტერეოფოტოგრაფირების საშუალებით როგორც დედამიწის ხილული ზედაპირიდან, ისე თვითმფრინავიდან. აეროფოტოსურათების საფუძველზე დგება ტოპოგრ. გეგმები, რუკები და პროფილები. ა-ში სრულდება შემდეგი სახის აგეგმვები: კონტურული, კონტურულ-კომბინირებული და სტერეოტოპოგრაფიული. კონტურული აგეგმვისას იღებენ ადგილის წვლილადების მხოლოდ კონტურებს. კონტურულ-კომბინირებული აგეგმვის დროს კი იღებენ ადგილის ფოტოსურათებს, ამუშავებენ საველე ფოტომასალას, ასრულებენ ტოპოგრ.-გეოდ. და ფოტოგრამმეტრიულ სამუშაოებს (სურათზე აღბეჭდილი ზოგიერთი წერტილის გეოდ. წერტილებზე მიბმა და მათი ნიშნულების განსაზღვრა, სურათების ამოშიფვრა, აეროსურათებზე წვლილადების ნამდვილ სიდიდეთა განსაზღვრა და მათი სივრცობრივი განლაგების დადგენა, რელიეფის გამოხაზვა). სტერეოტოპოგრაფიული აგეგმვა გულისხმობს სტერეოფოტოგრ. აეროსურათების გადაღებას; ამ სურათების სტერეოფოტოგრამმეტრიული დამუშავების საფუძველზე ადგენენ ფოტოგეგმებს, შემდეგ ველზე აეროსურათებს ჰორიზონტალურად და ვერტიკალურად გადააბამენ, ამოშიფრავენ, საყრდენ წერტილებს კამერულად გაახშირებენ, რელიეფს გამოხაზავენ და მიიღებენ ტოპოგრ. რუკას.

*ნ. თევზაძე*.

**აეროგეოლოგიური აგეგმვა,** გეოლოგიური აგეგმვა აერომეთოდებისა (ძირითადად აეროფოტოგეოლ. და აეროგეოფიზ.) და თვითმფრინავიდან ან ვერტმფრენიდან გეოლოგის უშუალო დაკვირვების საფუძველზე.

აეროფოტოგეოლ. მეთოდი ეყრდნობა აეროფოტოაგეგმვას, რ-იც ასახავს დედამიწის რელიეფს, ჰიდროგრაფიულ ქსელს, მცენარეულობას, ნიადაგებს და ლანდშაფტის ფეროვან და ტონალურ მაჩვენებლებს, რაც მჭიდროდაა დაკავშირებული დედამიწის ქერქის აგებულებასთან. ამის საფუძველზე, აეროფოტოსურათების ამოშიფვრითა და აეროვიზუალურ დაკვირვებებთან მათი შეჯერებით, არკვევენ საკვლევი რაიონის გეოლ. აგებულების თავისებურებას. სასარგებლო წიაღისეულის ძებნისა და გეოლ. რუკის შესადგენად აეროგეოფიზ. მეთოდებიდან იყენებენ *აერომაგნიტურ აგეგმვას* და *აერორადიომეტრიულ აგეგმვას*. აერომეთოდების გამოყენება, ჩვეულებრივ გეოლ. საველე სამუშაოებთან ერთად, უზრუნველყოფს გეოლ. აგეგმვის სისწრაფესა და სიზუსტეს.

**აეროგრავიმეტრიული აგეგმვა,** სიმძიმის ძალის გაზომვები საფრენი აპარატიდან გრავიმეტრის საშუალებით. ამ გზით მიღებულ რეგიონალური გრავიტაციული ანომალიების მნიშვნელობას იყენებენ დედამიწის ფიგურისა და გეოლოგიური სტრუქტურების შესასწავლად.

**აეროდინამიკა,** *ჰიდროაერომექანიკის* ნაწილი, რ-იც შეისწავლის აირის მოძრაობის კანონებს და აირის მიმართ მოძრავი სხეულების ზედაპირზე წარმოქმნილ ძალებს. ა. განიხილავს ბგერამდელი, ანუ 340 *მ*/*წმ*-მდე (1200 *კმ*/*სთ*) სიჩქარით მოძრაობას. ა-ის ერთ-ერთი ძირითადი ამოცანაა უზრუნველყოს საფრენი აპარატების დაპროექტება მათზე მოქმედი აეროდინამიკ. ძალების გაანგარიშების მეთოდებზე დაფუძნებით.

ა. იყოფა თეორ. და ექსპერ. ნაწილებად. ა-ის საგანგებო დარგი — **თვითმფრინავის აეროდინამიკა** — ამუშავებს აეროდინ. გაანგარიშების მეთოდებს და განსაზღვრავს როგორც მთელ თვითმფრინავზე, ისე მის ნაწილებზე (ფრთა, ფიუზელაჟი, ფრთასხმულობა და ა. შ.) მოქმედ *აეროდინამიკურ ძალებსა და მომენტებს*. თვითმფრინავის ა-ს განეკუთვნება თვითმფრინავის ბალანსირებისა და მდგრადობის გამოთვლაც, აგრეთვე საჰაერო ხრახნების თეორია. საფრენი აპარატების ცვლადი, არასტაციონარული რეჟიმით მოძრაობასთან დაკავშირებულ საკითხებს განიხილავს სპეც. დარგი — **ფრენის დინამიკა**. ა. დამოუკიდებელ მეცნიერებად XX ს. დასაწყისში ჩამოყალიბდა ავიაციის განვითარებასთან დაკავშირებით, თუმცა ჰიდროდინამიკის ზოგადი განტოლებანი, რ-თა კერძო სახეს ა-ის განტოლებები წარმოადგენს, ჯერ კიდევ ლ. ეილერმა, ჟ. ლაგრანჟმა, ჯ. სტოქსმა, მ. ნავიემ და სხვ. დაადგინეს.

ავიაციის განვითარება მოითხოვდა ფრთის ამწევი ძალის, თვითმფრინავისა და მისი დეტალების აეროდინ. წინაღობის, საჰაერო ხრახნის წევის ძალის თეორიისა და გაანგარიშების მეთოდების შექმნას. მსოფლიოში ერთ-ერთი ადრინდელი თეორ. გამოკვლევა ამ საკითხებისა ეკუთვნის კ. ციოლკოვსკის („ფრთების საშუალებით ფრენის საკითხისათვის“, 1891) და ნ. ჟუკოვსკის („ფრენის თეორიისათვის“, 1891). უსასრულო ფრთაგაშლილობის შემთხვევაში ამწევი ძალის გამოანგარიშების თეორია XX ს. დასაწყისში რუსეთში ნ. ჟუკოვსკიმ და ს. ჩაპლიგინმა დაამუშავეს, გერმანიაში — ვ. კუტომ, ინგლისში — ფ. ლანჩესტერმა. ფრენის დინამიკაში პირველ შრომად უნდა ჩაითვალოს ნ. ჟუკოვსკის მემუარი „ფრინველთა ლივლივის შესახებ“ (1892), სადაც მოცემულია თეორიული დასაბუთება „მკვდარი მარყუჟისა“, რ-იც პირველად რუსმა მფრინავმა პ. ნესტეროვმა შეასრულა (1913). აეროდინ. მახასიათებელთა რიცხვითი მნიშვნელობის მისაღებად ფრენის თეორიის დამუშავებასთან ერთად შეიქმნა აეროდინ. ლაბორატორიები, რ-ებმაც საფუძველი ჩაუყარეს ექსპერ. ა-ს. ჰიდროაერომექან. ძირითადი განტოლებების ამოხსნა პრაქტიკულად მნიშვნელოვან ამოცანათა უმრავლესობისათვის მხოლოდ მაშინ მოხერხდება, თუ ჰაერის სიბლანტეს ნულის ტოლად ჩავთვლით („იდეალური“ აირის შემთხვევაში). მაგრამ ამგვარად გამარტივებულ განტოლებათა ამოხსნა ექსპერიმენტის საწინააღმდეგო შედეგს იძლევა, მაგ., სფეროს აეროდინ. წინაღობა ნულის ტოლი გამოდის (დალამბერ-ეილერის პარადოქსი). ეს წინააღმდეგობა ასე თუ ისე გადაჭრა ლ. პრანდტლმა, რ-მაც წინადადება წამოაყენა მოძრავი სხეულის მიერ შეშფოთებული სივრცე ორ არედ გაეყოთ: სხეულის ზედაპირის მახლობელ არედ, ე. წ. სასაზღვრო შრედ და არასასაზღვრო შრედ, სადაც ჰაერი შეიძლება იდეალურ აირად მიეჩნიათ. პრანდტლის ჰიპოთეზა და სასაზღვრო შრეში აირის მოძრაობის განტოლებანი (1904) შემდეგ მრავალმა მეცნიერმა განავითარა. თეორ. ა-ში დამუშავებულია მსგავსების თეორიისა და მოდელირების საკითხები, რაც საფრენი აპარატის მცირემასშტაბიანი მოდელის გამოცდის შედეგად ამ აპარატზე მოქმედი აეროდინამიკ. ძალების განსაზღვრის საშუალებას იძლევა.

ექსპერ. ა-ის საფუძველია მოდელირების თეორია, რ-ის მთავარი ამოცანაა საგანგებო დანადგარებზე მოდელების გამოცდის მეშვეობით დაადგინოს აპარატზე მოქმედი აეროდინ. ძალების რიცხვითი მნიშვნელობანი. აეროდინ. ლაბორატორიის ძირითადი დანადგარია *აეროდინამიკური მილი*. მისი საშუალებით შეისწავლიან მოდელზე მოქმედ ძალებსა და მომენტებს. აეროდინამიკური გაზომვის მეთოდებით იკვლევენ მოდელზე მოქმედ ძალებს, აგრეთვე ჰაერის სიჩქარის, სიმკვრივისა და ტემპ-რის განაწილებას მოდელის წინ და მის უკან. ფრენის სიჩქარის გადიდებისა და ბგერის სიჩქარესთან მისი მიახლოების დროს აუცილებელია გარემოს კუმშვადობის გათვალისწინება. სხეულის ზებგერითი სიჩქარით ფრენა ბევრი თავისებურებით ხასიათდება: წარმოიშობა დარტყმითი ტალღები, რაც ზრდის აეროდინ. წინაღობას, ჰაერთან ხახუნის გამო მფრინავი სხეული ხურდება, დიდი ზებგერითი სიჩქარით ფრენის დროს დარტყმით ტალღებში ხდება აირთა დისოციაცია და იონიზაცია. ზებგერითი სიჩქარით სხეულის მოძრაობასთან დაკავშირებულ საკითხებს შეისწავლის ჰიდროაეროდინ. ცალკე დარგი — *აირის დინამიკა*. ა-ის ერთ-ერთი დარგია ე. წ. **სამრეწველო ა.** იგი განიხილავს ჰაერსაბერების, ქარძრავების, ჭავლური აპარატების (ეჟექტორების) და სავენტილაციო ტექნიკის გაანგარიშების საკითხებს; მატარებლის, ავტომანქანის, სპორტსმენის მოძრაობის დროს წარმოშობილ აეროდინ. ძალებს, შენობებსა და ნაგებობებზე ქარის დატვირთვას და სხვ.

*ლიტ.*: დოლიძე დ., ჰიდროაერომექანიკა, თბ., 1960; Жуковский Н. Е., Теоретические основы воздухоплавания, Собр. соч., т. 6, М.—Л., 1950; Фабрикант Н. Я., Аэродинамика, ч 1, М.—Л., 1962.

**აეროდინამიკური გაზომვები,** მოძრავი აირის (ჰაერის) სიჩქარის, წნევის, სიმკვრივისა და ტემპ-რის გაზომვა, აგრეთვე მოძრავი ჰაერით გარსშემოდენილ მყარ სხეულთა ზედაპირზე წარმოქმნილი ძალების და ამ სხეულებზე მოქმედი სითბური ნაკადების გაზომვა. ა. გ-თვის საცდელ დანადგარებზე (*აეროდინამიკურ მილებსა* და სტენდებზე) ხდება ობიექტის მოძრაობის *მოდელირება* და მოდელზე მოქმედი ძალებისა და სითბური დატვირთვის განსაზღვრა. მოდელირების პირობების დაცვა საშუალებას გვაძლევს მოდელზე ექსპერიმენტით მიღებული შედეგები გამოვიყენოთ ნატურული ობიექტისათვის. გაზომვის შედეგებს გამოსახავენ *აეროდინამიკურ კოეფიციენტებსა* და მსგავსების ძირითად კრიტერიუმებს (რიცხვი $M$, რეინოლდსის რიცხვი $Re$, პრანდტლის რიცხვი $Pr$ და ა. შ.) შორის დამოკიდებულებით და ამ სახით იყენებენ თვითმფრინავის ამწევი ძალისა და წინაღობის, კოსმ. ხომალდის ან რაკეტის ზედაპირის გახურებისა და სხვ. განსასაზღვრავად.

**სხეულზე მოქმედი ძალებისა და მომენტების გაზომვა.** აეროდინ. მილებში აეროდინ. ძალებისა და მომენტების სიდიდის, მიმართულებისა და მოდების წერტილის განსაზღვრისათვის იყენებენ *აეროდინამიკურ სასწორს*. თავისუფლად მფრენი მოდელის ან ნატურული ობიექტის აეროდინ. ძალა რომ განისაზღვროს, საჭიროა მათი აჩქარების გაზომვა აქსელერომეტრით. მოდელის ზედაპირზე ნორმალურად მოქმედი ძალების მნიშვნელობის მისაღებად მოდელის ზედაპირზე ზომავენ ნაკადის წნევას სპეც. ე. წ. სადრენაჟო ნახვრეტების მეშვეობით, რ-ებიც რეზინის ან ლითონის მილაკებით შეერთებულია მანომეტრებთან (ნახ. 1). მოდელის ზედაპირზე მხებ ძალებს ჩვეულებრივ ანგარიშობენ, ზოგ შემთხვევაში კი სპეც. სასწორით ზომავენ.



ნახ 1. მოდელის ზედაპირზე სტატიკური წნევის გაზომვის სქემა: 1. მოდელი; 2. სადრენაჟო ნახვრეტები; 3. მილები; 4. მანომეტრი.

**აირის სიჩქარის გაზომვა.** აირის ნაკადის სიჩქარე აეროდინ. მილში უმეტეს შემთხვევაში პრანდტლის საცმით იზომება. პრანდტლის საცმზე მიერთებული მანომეტრებით ზომავენ გამდინარე აირის სრულ $P_o$ და სტატიკურ $P$ წნევას. არაკუმშვადი აირის სიჩქარე განისაზღვრება ბერნულის განტოლებით:

$$v=\sqrt{\frac{2(P_o-P)}{\rho}},$$ სადაც $\rho$ აირის სიმკვრივეა. თუ აირის ნაკადის სიჩქარე ბგერის გავრცელების სიჩქარეს აღემატება, საცმის წინ წარმოიქმნება *დარტყმითი ტალღა*, ხოლო სრული წნევის მილაკთან მიერთებული მანომეტრის ჩვენება შეესაბამება სრულ წნევას ($P_o$) ტალღის უკან. ასეთ შემთხვევაში საზღვრავენ არა სიჩქარეს, არამედ $M$ რიცხვს. აირის სიჩქარის გაზომვა შეიძლება სხვა მეთოდებითაც, მაგ., *თერმოანემომეტრის* გახურებული



ნახ. 2. ტეპლერის ხელსაწყოს სქემა: 1. სინათლის წყარო; 2. ჭვრიტე; 3. სარკე; 4. სფერული სარკე; 5. მენისკი; 6. აეროდინამიკური მილის მუშა ნაწილი; 7. ფუკოს დანა; 8. ნახევრად გამჭვირვალე სარკე; 9. ფოტოკამერა; 10. ოკულარი.

მავთულიდან არინებული სითბოს რაოდენობის ცვლილების მიხედვით; დამუხრუჭებულ და გამდინარე აირში სიმკვრივეთა ან ტემპერატურების თანაფარდობით; ნიშანდებული ნაწილაკების გადაადგილების სიჩქარით და სხვ. შედარებით მცირე სიჩქარეთა გასაზომად სამრეწველო *აეროდინამიკასა* და მეტეოროლოგიაში *ანემომეტრებს* ხმარობენ. მილში გამდინარე აირის საშ. სიჩქარის დასადგენად იზომება მისი ხარჯი. მფრინავი სხეულის სიჩქარის გამოთვლა შეიძლება აგრეთვე *დოპლერის ეფექტის* გამოყენებით და სხვ.

აირის სიმკვრივის გაზომვა. აირის სიმკვრივეთა ველის გამოკვლევის ძირითადი მეთოდები სამ ჯგუფად იყოფა ეს დაყოფა ემყარება სინათლის გარდატეხის კოეფიციენტის დამოკიდებულებას აირის სიმკვრივესთან, აირის მიერ სხივური ენერგიის შთანთქმას და აირის მოლეკულების მერმენათებას ელექტრული განმუხტვისას. პირველი ჯგუფის მეთოდებიდან იყენებენ ტეპლერის მეთოდს („შლირენ"-მეთოდი) და ინტერფერომეტრულ მეთოდს. კუმშვადი გარემოთი სხეულის გარსშემოდენისას აირის შეშფოთების არეებში წარმოიქმნება ველი, სადაც სიმკვრივე არათანაბრად არის განაწილებული (სიმკვრივის გრადიენტების ველი). ველის სხვადასხვა სიმკვრივის უბნები სხვადასხვანაირად გადახრის მათში გამავალ სინათლის სხივს. გადახრილი სხივების ნაწილი არ გაივლის ტეპლერის ხელსაწყოს მიმღების ფოკუსში, რადგან სხივს ჭრის არაგამჭვირვალე ფირფიტა, ე. წ. ფუკოს დანა (ნახ. 2); ამის შედეგად მიიღება ეკრანის (ფოტოფირის) განათებულობის ადგილ. ცვლილება, რაც საშუალებას იძლევა ხარისხობრივად გაანალიზდეს მოდელის გარსშემოდენის ხასიათი. რაოდენობითი მონაცემები აირის სიმკვრივისა და სიმკვრივის სიდიდის (გრადიენტის) ცვლის შესახებ შეიძლება მიღებულ იქნეს მიკროფოტომეტრის დახმარებით. აირის დინების კვლევის ინტერფერომეტრული მეთოდიც აირის სიმკვრივესთან გარდატეხის კოეფიციენტის დამოკიდებულებას ემყარება. კვლევისას სარგებლობენ მახ-ცენდერის ინტერფერომეტრით. მიღებულ ფოტოსურათებზე თანაბარი განათებულობის არეები თანაბარი სიმკვრივის არეებს შეესაბამება.

აირის ნაკადის ტემპერატურის გაზომვა. დიდი სიჩქარით მოძრავ ნაკადში განიხილავენ ორ ტემპ-რას: შეუშფოთებელი ნაკადის $T$ და დამუხრუჭებული ნაკადის $T_o=T+\frac{v^2}{2C_p}$, სადაც $C_p$ აირის კუთრი სითბოტევადობაა მუდმივი წნევის დროს $ჯ/(კგ\cdot K)$-ში, $v$ — სიჩქარე $მ/წმ$-ში, $T$ და $T_p$ — ტემპ-რა კელვინის გრადუსებით ($K$). მყარი სხეულის გარსშემოდენისას ბლანტი აირის სიჩქარე ზედაპირთან ნულის ტოლია, ამიტომ აირის ნაკადში უძრავად დაყენებული საცმი გაზომავს ტემპ-რას, რ-იც ახლოა დამუხრუჭების ტემპ-რასთან ($T_o$); ხელსაწყოს ჩვენებაში შევა სითბოს დანაკარგებთან დაკავშირებული შესწორებანი. საცმების (ნახ. 3) საშუალებით, რ-თა საზომი ელემენტია *თერმოწყვილი* ან წინაღობის თერმომეტრი, გაიზომება ტემპ-რა $T\leqslant 1500$K. დამუხრუჭებული ან გამდინარე აირის უფრო მაღალი ტემპ-რის გასაზომად იყენებენ სპექტრულ ან სიკაშკაშის ოპტ. მეთოდებს.

სტატიკური $T$ ტემპ-რის განსაზღვრა შეიძლება ბგერის სიჩქარისა ($a$) და ტემპ-რის კავშირის მიხედვით ($a\sim\sqrt{T}$). ბგერის სიჩქარის გასაზომად აეროდინ. მილის კედელზე მაგრდება გარკვეული სიხშირის ბგერითი რხევების წყარო. გარსშემოდენის ველის ჩრდილებიან სურათზე (ნახ. 4) ჩანს ბგერითი ტალღები. ბგერის სიჩქარე განისაზღვრება ტოლობით $a=fe$, სადაც $e$ ტალღებს შორის მანძილია, $f$ — წყაროს რხევების სიხშირე.

მოდელის ზედაპირზე მხები ძალების (ხახუნის) და თბური ნაკადების გაზომვის მეთოდები. მხები ძაბვის ($\tau$) და თბური ნაკადის ($q$) განსაზღვრისათვის ზედაპირის ახლოს ზომავენ აირის ტემპ-რისა და სიჩქარის ველებს, საძებნ სიდიდეებს ანგარიშობენ ნიუტონის განტოლებით ხახუნის ძაბვისათვის $\tau=\mu\frac{dv}{dy}$ და თბოგამტარობის განტოლებით $q=\lambda\frac{dT}{dy}$, სადაც $\mu$ და $\lambda$ აირის დინამ. სიბლანტისა და თბოგამტარობის კოეფიციენტებია, ხოლო $\frac{dv}{dy}$ და $\frac{dT}{dy}$ — სიჩქარისა და ტემპ-რის გრადიენტები სხეულის ზედაპირის მიმართ მართობული $y$ მიმართულებით. როცა $y\to o$, პრაქტიკულად შეუძლებელია $\frac{dv}{dy}$ და $\frac{dT}{dy}$ მნიშვნელობათა საკმარისი სიზუსტით მიღება; ამიტომ მოსაზღვრე შრეში სიჩქარისა და ტემპ-რის ველების გაზომვის საფუძველზე მხები ძალებისა და თბური ნაკადების განსაზღვრისათვის იყენებენ ე. წ. ინტეგრალურ მეთოდს, რ-ითაც ზედაპირის განსახილველ უბანზე ხახუნის ძალა და თბური ნაკადი განისაზღვრება მოსაზღვრე შრის სისქის, სიჩქარისა და ტემპ-რის პროფილების ცვლილების მიხედვით. სხეულის ზედაპირის გასწვრივ თბური ნაკადების განაწილების მისაღებად ჩვეულებრივ საზღვრავენ ტემპ-რის ზრდის სიჩქარეს $\frac{dT}{dt}$. ტემპ-რა გაიზომება მოდელის ზედაპირზე ჩამონტაჟებულ კალორიმეტრებში დაყენებული ან მცირედ თბოგამტარ ზედაპირში ჩარჩილული თერმოწყვილებით. ფრენის სიჩქარისა და სიმაღლის ზრდამ, აგრეთვე მძლავრი დარტყმითი ტალღების უკან და სხეულის ზედაპირის ახლოს წარმოქმნილ პროცესთა მოდელირების აუცილებლობამ გამოიწვია აეროდინ. ექსპერიმენტში გაზომვის სხვა ფიზ. მეთოდების, მაგ., სპექტრული მეთოდის (დარტყმით მილებში), რადიოიზოტოპური მეთოდის (თბოდამცველი მასალის დაშლის სიჩქარის გაზომვისას), დარტყმითი ტალღით გახურებული აირის ელექტროგამტარობის გაზომვისა და სხვა მეთოდების ფართოდ გამოყენება.

*ლიტ.*: Аэрофизические исследования сверхзвуковых течений, М.—Л., 1966; Ладенбург Р., Винклер Д., Ван-Вурис К., Изучение сверхзвуковых явлений при помощи интерферометра, «Вопросы ракетной техники», 1951, в. 1—2; Попов С. Г., Измерение воздушных потоков, М.—Л., 1947, მისივე, Некоторые задачи и методы экспериментальной аэромеханики, М., 1952; Пэнкхёрст Р., Холдер Д., Техника эксперимента в аэродинамических трубах, пер. с англ., М., 1955; Современная техника аэродинамических исследований при гиперзвуковых скоростях, под ред. А. Крилла, пер. с англ., М., 1965; Техника гиперзвуковых исследований, пер. с англ., М., 1964.

**აეროდინამიკური გახურება,** აირში (უმთავრესად ჰაერში) დიდი სიჩქარით მოძრავ სხეულთა გახურება. სხეულის მოძრაობის დროს აირის მოსაზღვრე შრეში ან *შემკვრივების ნახტომში* მოლეკულათა დამუხრუჭების შედეგად ტემპ-რა მატულობს და კონვექციით ან გამოსხივებით სხეულის ზედაპირს გადაეცემა. დამუხრუჭებული ნაკადის მაქს. ტემპ-რა, რ-იც ე. წ. დამუხრუჭების ტემპ-რას უახლოვდება, დამოკიდებულია ნაკადის სიჩქარესა და სხეულის ზედაპირის დამუშავების სისუფთავეზე. მაგ., დამუხრუჭების ტემპ-რა ზებგერითი სიჩქარით თვითმფრინავის მოძრაობისას ($M=3$; იხ. *რიცხვი M*) 400°C უდრის, ხოლო დედამიწის ატმოსფეროში კოსმ. ხომალდის პირველი კოსმ. სიჩქარით მოძრაობისას ($M=24$) 8000°C აღწევს. პირველ შემთხვევაში ხანგრძლივი ფრენის შედეგად თვითმფრინავის ზედაპირის ტემპ-რა დამუხრუჭების ტემპ-რას უახლოვდება, მეორე შემთხვევაში კოსმ. ხომალდის ზედაპირი დაცვის გარეშე ვერ გაუძლებს მაღალ ტემპ-რას და დაიშლება.

საფრენ აპარატთა დიდი სიჩქარით მოძრაობისას იწყება აირის *დისოციაცია* ($M>7$) და იონიზაცია ($M>12$), უფრო მეტი სიჩქარით მოძრაობისას — აირის პლაზმის მდგომარეობაში გადასვლა და აირის შედგენილობის, მისი თერმოდინ. მახასიათებლების, ელექტრული თვისებებისა და ქიმ. აქტივობის შეცვლა. საფრენი აპარატების გარე ზედაპირების ა. გ-ის წინააღმდეგ იყენებენ თბური დაცვის სპეც. სისტემებს. იხ. აგრეთვე *აბლაცია*.

*ა. ძიძიგური.*

**აეროდინამიკური კოეფიციენტები,** აირში მოძრავ ან აირის ნაკადით გარსშემოდენილ მყარ სხეულზე მოქმედი აეროდინამიკური ძალებისა და მომენტების მახასიათებელი უგანზომილებო სიდიდეები. მაგ., მოძრავი სხეულის ამწევი ძალა განისაზღვრება ფორმულით $P=C_yS\frac{\rho v^2}{2}$, სადაც $v$ მყარი სხეულის მოძრაობის სიჩქარეა გარემოს მიმართ; $\rho$ — გარემოს სიმკვრივე; $S$ — მყარი სხეულის დამახასიათებელი ფართობი (ფრთისთვის — ქორდის სიბრტყეზე პროექციის ფართობი); $C_y$ — ამწევი ძალის კოეფიციენტი, რ-იც დამოკიდებულია მყარი სხეულის ფორმაზე, მისი ზედაპირის მდგომარეობაზე, მოძრაობის მიმართულებასთან სხეულის ორიენტირებაზე (*შეტევის კუთხე*), გარემოს სიბლანტესა და კუმშვადობაზე.

ა. კ-ა აგრეთვე შუბლური წინაღობის ძალის კოეფიციენტი $C_x$, გვერდითი ძალის კოეფიციენტი $C_z$, მომენტის კოეფიციენტები: დახრისა $M_x$, ძრწოლისა $M_y$ და ტანგაჟისა $M_z$. ა. კ. უმეტეს შემთხვევაში განისაზღვრება *აეროდინამიკურ მილში* მოდელების ან ნატურის გამოცდით, ზოგჯერ (მარტივ შემთხვევებში) — მათემატიკურად. ა. კ. ხშირად გამოისახება სხეულის შეტევის კუთხეზე დამოკიდებულების გამომსახველ მრუდთა საშუალებით ან პოლარული დიაგრამების სახით $C_x=C_y$ კოორდინატებში.

აეროდინ. ძალებისა და მომენტების გამოსახვა ა. კ-ით მნიშვნელოვნად ამარტივებს აეროდინ. გამოკვლევებსა და გაანგარიშებებს; მაგ., ნატურული ზომის თვითმფრინავზე მოქმედი ძალების სიდიდე სრულიად განსხვავებულია აეროდინ. მილში მოთავსებული ამ თვითმფრინავის მოდელზე მოქმედი ძალების სიდიდისაგან. მათი ა. კ. კი ერთმანეთის ტოლია, ე. ი. მოდელზე მიღებული შედეგები შეიძლება მსგავსების კრიტერიუმის საშუალებით გადატანილ იქნეს ნატურული ზომის აპარატზე.

*ა. ძიძიგური.*

**აეროდინამიკური მილი,** დანადგარი, რ-შიც იქმნება აირის ან ჰაერის ნაკადი სხეულთა გარსშემოდენასთან დაკავშირებული მოვლენების ექსპერიმენტული შეს-



ნახ. 3. დამუხრუჭებული ნაკადის ტემპერატურის საზომი საცმი: 1. თერმოწყვილის ნარჩილი; 2. შესასვლელი ნახვრეტი; 3. დიფუზორი; 4. სავენტილაციო ნახვრეტი.


ნახ. 4. მოდელის გარსშემოდენის ველის ჩრდილებიანი სპექტრები.



ნახ. 1. ნატურული აეროდინამიკური მილის მუშა ნაწილი. აეროდინამიკურ სასწორზე დაყენებულია ტუ—144 ზებგერითი თვითმფრინავის მოდელი.




ნახ. 2. ზებგერითი აეროდინამიკური მილი: 1. საქშენი, 2 მუშა ნაწილი; 3. დიფუზორი; 4. აეროდინამიკური სასწორი; 5. გამასწორებელი ცხაური; 6. კომპრესორი; 7 კომპრესორის ძრავა; 8, უკუარხი; 9. თბოგადამცემი; 10. ჰაერის საშრობელა.




ნახ. 3. იმპულსური აეროდინამიკური მილის სქემა: 1. განმუხტვის კამერა; 2. ელექტროდები; 3. მემბრანა; 4. კონუსური საქშენი; 5. მუშა კამერა; 6. მოდელი.

წავლის მიზნით. ა. მ-ის მეშვეობით საზღვრავენ თვითმფრინავების, რაკეტებისა და კოსმ. ხომალდების ფრენის დროს წარმოქმნილ ძალებს; იკვლევენ საფრენი აპარატების მდგრადობასა და მართვადობას; ადგენენ მათ ოპტიმალურ ფორმებს; შეისწავლიან აგრეთვე ავტომობილების, მატარებლების, ვენტილატორების, მაღლივი შენობებისა და სხვ. ნაგებობათა აეროდინ. თვისებებს. სპეც. ა. მ-ით იკვლევენ ზებგერითი თვითმფრინავების, რაკეტებისა და კოსმ. ხომალდების გახურებასა და თბოდაცვას. აირის ნაკადის გარკვეულ პარამეტრებს — სიჩქარეს, წნევასა და ტემპ-რას — ა. მ-ში უზრუნველყოფს სპეც. ენერგეტ. სისტემა. დაკვირვებისათვის ა. მ. აღჭურვილია საზომი მოწყობილობებით (*აეროდინამიკური სასწორი*, ნაკადის სიჩქარისა და წნევის საზომი ხელსაწყოები და სხვა სპეც. დანადგარები). ა. მ-ის პროტოტიპი რუსეთში შექმნა კ. ციოლკოვსკიმ (1897). 1902 ნ. ჟუკოვსკიმ ააგო კვადრ. კვეთის პირველი ა. მ. (ნაკადის სიჩქარე — 9 *მ/წმ*). შემდგომ თანდათან გაიზარდა ა. მ-ის განივკვეთი, ნაკადის სიჩქარე და წნევა. მაგ., ზოგიერთ თანამედროვე მილში ნატურული ზომის თვითმფრინავის გამოცდაც შეიძლება (ნახ. 1). II მსოფლიო ომის შემდეგ აიგო ა. მ-ები, რ-თა მუშა ნაწილში ნაკადის სიჩქარე ბევრად აღემატება ბგერის გავრცელების სიჩქარეს. დიდ სიჩქარეთა აეროდინამიკაში ნაკადის ან საფრენი აპარატის სიჩქარეები ხასიათდება უგანზომილებო რიცხვით $M$, რ-ის შესაბამისად ა. მ-ები იყოფა ორ ჯგუფად: ბგერამდელი ($M<1$) და ზებგერითი ($M>1$). გამოსაცდელი ობიექტი ან მისი ცალკეული ნაწილი (ან დიდი ობიექტის შემცირებული მოდელი) თავსდება მილის მუშა ნაწილში და მაგრდება მილის კედელზე ან აეროდინ. სასწორზე. მუშა ნაწილში აირის თანაბარი ნაკადი ან მილის კედლებით არის შემოფარგლული (დახურული მუშა ნაწილი), ან თავისუფალია (ღია მუშა ნაწილი). ასეთი ტიპის ზებგერით ა. მ-ში (ნახ. 2) მიღებული აირის ნაკადის სიჩქარის შესაბამისი რიცხვი $M$ 4-ს არ აღემატება.



აეროდინამიკური მუხრუჭი. «სამუხრუჭო პარაშუტი».

ყოველ $M$ რიცხვს შეესაბამება გარკვეული კონტურის მქონე საქშენი. ამიტომ ზებგერითი ა. მ-ის მუშა ნაწილში $M$ რიცხვის შესაცვლელად იყენებენ მთსახსნელ ან ცვალებადი კონტურის მქონე საქშენს. დიდი ზომის ა. მ-ში ზებგერითი სიჩქარის ნაკადის შესაქმნელად დიდი სიმძლავრეა საჭირო, მაგ., აშშ-ში 1956 ააგეს ზებგერითი ა. მ. ($M$=3,5, მუშა ნაწილის ზომა — 3,05 *მ*×3,05 *მ*), რ-ის მრავალსაფეხურიანი კომპრესორის სიმძლავრე 300 ათ. *კვტ* უდრის. $M>4$ ნაკადის მისაღებად იყენებენ პნევმ. აკუმულატორებიან (უმთავრესად ღია ტიპის) ა. მ-ს. აკუმულატორებში (ბალონებში) გამომშრალი ჰაერი 200—300 *ატმ*-მდე იჭირხნება. ექსპერიმენტის დროს სპეციალურად გამთბარი ჰაერი გამოედინება და მუშა კვეთში ზებგერით სიჩქარეს მიაღწევს. ასეთ მილში შეიძლება მიღებულ იქნეს ნაკადი $M$=6, მაგრამ მცირე ხნით და ეს მილის ნაკლად უნდა ჩაითვალოს. ჰიპერბგერითი თვითმფრინავების, რაკეტებისა და კოსმ. ტექ. განვითარებასთან დაკავშირებით აუცილებელი გახდა საფრენი აპარატების *აეროდინამიკური გახურების* გამოკვლევა, მათ აეროდინ. და თბოგადაცემით მახასიათებლებზე გახურების გავლენის შესწავლა. ამ ამოცანების გადასაწყვეტად შექმნილია სპეც. დანადგარები: აეროდინამიკური მილები, დარტყმითი, ელექტრორკალური და იმპულსური ა. მ., პლაზმოტრონები და სხვ.; ასეთ დანადგარებში შესაძლებელია ხანმოკლე მოქმედების, მაგრამ დიდი სიჩქარისა და ტემპ-რის მქონე ნაკადების მიღება; მაგ., იმპულსური ა. მ-ის მუშა ნაწილში (ნახ. 3) მიიღება ისეთი სიჩქარის ნაკადი, რ-ის შესაბამისი $M$=15 და $T_0$=9500 $K$, ხოლო პლაზმოტრონში მიღებული ნაკადის (პლაზმის) შესაბამისი $M$=25 და $T_0$=12000 $K$.

*ლიტ.*: Закс Н. А., Основы экспериментальной аэродинамики, 2 изд., М., 1953; Поуп А., Гойн К., Аэродинамические трубы больших скоростей, пер. с англ., М., 1968; Прандтль Л., Гидроаэромеханика, пер. с нем., 2 изд., М., 1951; Пэнкхёрст Р., Холдер Д., Техника эксперимента в аэродинамических трубах, пер. с англ., М., 1955.

*ა. ძიძიგური.*

**აეროდინამიკური მუხრუჭი,** მართული მოწყობილობა თვითმფრინავზე. წარმოქმნის ფრენის სიჩქარის შესამცირებელ დამატებით *აეროდინამიკურ წინაღობას*. იყენებენ თვითმფრინავის მანევრირებისას (გამოსაწევი სამუხრუჭო ფარი) ან დაჯდომის დროს გარბენის დისტანციის შესამცირებლად (სამუხრუჭო პარაშუტი).

**აეროდინამიკური სასწორი,** *აეროდინამიკურ მილში* მოთავსებულ გამოსაცდელ სხეულზე (თვითმფრინავი, ვერტმფრენი, კოსმოსური ხომალდი, ავტომობილი და სხვ.) ან მის მოდელზე მოქმედი ძალებისა და მომენტების საზომი ხელსაწყო. ა. ს. ერთ-, ორ-, სამ- და ექვსკომპონენტიანია. ერთკომპონენტიანი ზომავს შუბლური წინაღობის ძალას, ორკომპონენტიანი — შუბლურ წინაღობასა და ამწევ ძალას, სამკომპონენტიანი — დასახელებულ ორ ძალასა და გრძივ მომენტს. ექვსკომპონენტიანი ა. ს-ით იზომება აეროდინ. ძალის 3 კომპონენტი და აეროდინ. მომენტის 3 მდგენელი კოორდინატთა ღერძების მიმართ (ნახ.). გაწონასწორებული სასწორის ყველა ელემენტის ჩვენების ფიქსირება ხდება ერთდროულად მართვის პულტის ღილზე ხელის დაჭერით. ზებგერით აეროდინ. მილებში, რ-ებშიც განსაკუთრებული მნიშვნელობა აპარატურის სწრაფქმედებას აქვს, იყენებენ სხვადასხვა ტიპის ელექტროგადამწოდებით აღჭურვილ ტენზომეტრულ სასწორებს. ზოგჯერ ა. ს-ის მონაცემები ავტომატურად, საანგარიშოგამომთვლელი მოწყობილობით მუშავდება.




ექვსკომპონენტიანი აეროდინამიკური სასწორი; $A$ და $B$—თვითმფრინავის დასამაგრებელი დგარები; C—მბრუნავი წრედი; D—ჩარჩო; $E$—განმბრჯენები; $F$—ამწევი ძალის საზომი სასწორი; $I$—შუბლური ძალის საზომი სასწორი; $M$—გვერდითი ძალის საზომი სასწორი.

*ლიტ.*: Закс Н. А., Основы экспериментальной аэродинамики, 2 изд., М., 1953.

**აეროდინამიკური ძალა და მომენტი,** სიდიდეები, რ-ებიც ახასიათებენ აირადი გარემოს ზემოქმედებას მასში მოძრავ სხეულზე (მაგ., თვითმფრინავზე). სხეულის ზედაპირზე მოქმედი ხახუნისა და წნევის ძალები შეიძლება დავიყვანოთ ამ ძალების $\boldsymbol{R}$ ტოლქმედზე, რ-საც აეროდინ. ძალა ეწოდება, და $\boldsymbol{M}$ მომენტის მქონე ძალთა წყვილზე; $\boldsymbol{M}$-ს — აეროდინ. მომენტი ეწოდება. აეროდინ. ძალას შლიან მდგენლებად კოორდინატთა მართკუთხა სისტემაში (ნახ. 1), რ-იც დაკავშირებულია ან სხეულის $\boldsymbol{V}$ სიჩქარის




ნახ. 1. აეროდინამიკური ძალის დაშლა მდგენელებად კოორდინატთა $\boldsymbol{X}, \boldsymbol{Y}, \boldsymbol{Z}$ ნაკადურ სისტემაში და $\boldsymbol{T}, \boldsymbol{N}, \boldsymbol{Z}$ ბმულ სისტემაში; $\boldsymbol{Z}$ ღერძი ნახაზზე გამოსახული არ არის; იგი ნახაზის სიბრტყის მართობია.

ვექტორთან (კოორდინატთა ნაკადური ან სიჩქარული სისტემა), ან თვით სხეულთან (ბმული სისტემა). ნაკადურ სისტემაში ნაკადის ღერძის გასწვრივ სხეულის მოძრაობის საწინააღმდეგოდ მიმართულ ძალას ეწოდება *აეროდინამიკური წინაღობა* $X$, ვერტ. სიბრტყეში მდებარე მის მართობ ძალას — ამწევი ძალა $Y$, ხოლო ორივესადმი მართობ ძალას — გვერდითი ძალა $Z$. კოორდინატთა ბმულ სისტემაში პირველი ორი ძალის ანალოგია ტანგენციური $T$ და ნორმალური $N$ ძალები.

აეროდინ. მომენტი განსაზღვრავს საფრენი აპარატის მდგრადობასა და მართვადობას, ამიტომ მნიშვნელოვან როლს




ნახ 2. აეროდინამიკური მომენტის გეგმილები კოორდინატთა ღერძებზე: $M_x$ — დახრის მომენტი; $M_y$ — ძრწოლის მომენტი; $M_z$ — ტანგაჟის მომენტი.

ასრულებს აეროდინ. გამოთვლებში. იგი წარმოდგენილია სამი მდგენლის — მოძრავ სხეულთან დაკავშირებულ კოორდინატთა ღერძებზე გეგმილების სახით (ნახ. 2): $M_x$ (დახრის მომენტი); $M_y$ (ძრწოლის მომენტი); $M_z$ (ტანგაჟის მომენტი). მომენტების ნიშნები დადებითია, როდესაც ისინი ცდილობენ სხეული მოაბრუნონ $Y$ ღერძიდან $Z$ ღერძისაკენ, $Z$ ღერძიდან $X$ ღერძისაკენ და $X$ ღერძიდან $Y$ ღერძისაკენ.

ა. ძ. და მ. დამოკიდებულია სხეულის ფორმასა და ზომაზე, გადატანითი მოძრაობის სიჩქარეზე და სიჩქარის მიმართულებისადმი ორიენტაციაზე, იმ გარემოს თვისებებსა და მდგომარეობაზე, რ-შიც სხეული მოძრაობს, ხოლო ზოგ შემთხვევაში — ბრუნვის კუთხურ სიჩქარესა და სხეულის მოძრაობის აჩქარებაზე. ა. ძ. და მ-ის განსაზღვრა სხვადასხვა ფორმის სხეულებისა და ფრენის ყველა შესაძლო რეჟიმისათვის *აეროდინამიკისა* და აეროდინ. ექსპერიმენტის ერთ-ერთი მთავარი ამოცანაა. იხ. აგრეთვე *აეროდინამიკური კოეფიციენტები.*

**აეროდინამიკური წინაღობა,** შ უ ბ ლ უ რ ი   წ ი ნ ა ღ ო ბ ა, ძალა, რ-ითაც აირი (მაგ., ჰაერი) მოქმედებს მასში მოძრავ სხეულზე და რ-იც ყოველთვის მოძრაობის საწინააღმდეგოდ არის მიმართული. ა. წ. სრული აეროდინ. ძალის ერთ-ერთი მდგენელია; დამოკიდებულია სხეულის ფორმაზე, ზომაზე, სიჩქარესა და ნაკადის მიმართ მის მდებარეობაზე, აგრეთვე იმ გარემოს მდგომარეობაზე, რ-შიც სხეული მოძრაობს. ა. წ. შედგება ხახუნის, წნევისა და ინდუქციური წინაღობებისაგან. ხახუნის წინაღობა გამოწვეულია სხეულის ზედაპირზე ხახუნის ძალის მოქმედებით, წნევის წინაღობა — სხეულის ზედაპირზე წნევის ნორმალური ძალის განაწილების ხასიათით, ინდუქციური — ფრთის ბოლოებზე ჰაერის გადადინებით. დიდი ბგერამდელი და ზებგერითი სიჩქარეების დროს დამატებით ჩნდება ტალღური წინაღობა, რ-იც გამოწვეულია დარტყმითი ტალღების წარმოქმნისას ენერგიის დანაკარგით.

იმის მიხედვით, თუ როგორია ფრენის სიჩქარე და სხეულის ფორმა, ა. წ-ის საერთო სიდიდეში ჭარბობს წინაღობის ესა თუ ის კომპონენტი. მაგ., დიდი ზებგერითი სიჩქარით მოძრავი ბლაგვი სხეულების ა. წ. ძირითადად ტალღური წინაღობით განისაზღვრება. რაც შეეხება პატარა შეტევის კუთხით და ბგერამდელი სიჩქარით მოძრავ მცირედ ჩაზნექილ თხელპროფილიან ფრთებს, მათ წნევის წინაღობა ხახუნის წინაღობაზე ნაკლები აქვთ. აეროდინამიკაში ა. წ. ხასიათდება წინაღობის აეროდინ. კოეფიციენტით $C_x$ (იხ. *აეროდინამიკური კოეფიციენტები*). ა. წ-ს ($X$) საზღვრავენ ფორმულით:

$$X = C_x \frac{\rho_\infty v^2_\infty}{2} S,$$

სადაც $\rho_\infty$ — აღუშფოთებელი გარემოს სიმკვრივეა, $v_\infty$ — გარემოს მიმართ სხეულის მოძრაობის სიჩქარე, $S$ — სხეულის დამახასიათებელი ფართობი. ა. წ-ის რიცხობრივი მნიშვნელობა რომ განისაზღვროს, საჭიროა აეროდინ. ექსპერიმენტის ჩატარება; გაანგარიშებებით შეიძლება მხოლოდ უმარტივესი ფორმის სხეულების ა. წ-ის განსაზღვრა.

*ა. ძიძიგური.*

**აეროდრომი** (*აერო...* და ბერძნ. dròmos — სარბიელი), თვითმფრინავების ასაფრენ-დასაფრენი, დასაყენებელი და მათი მომსახურებისათვის განკუთვნილ ნაგებობათა და მოწყობილობათა კომპლექსი, მიწის ნაკვეთი და მისი მიმდებარე საჰაერო სივრცე. ა-ის ძირითადი ნაწილებია ს ა ფ რ ე ნ ი   ზ ო ნ ა (საფრენი ველი, უსაფრთხოების გვერდითი და კიდური ზოლები, საჰაერო მისასვლელები) და ა ე რ ო ტ ო რ ი ა (50 *კმ* რადიუსზე ა-ის მიმდებარე საჰაერო სივრცე). ა-ები იყოფა ორ მთავარ ჯგუფად: სამოქალაქო და სამხ. ა-ებად. ალჭურვილობისა და გამოყენების მიხედვით სამხ. ა. შეიძლება იყოს ძირითადი, სათადარიგო და ცრუ; დანიშნულების მიხედვით — საჯარისო, სასწავლო, სატრასო და სპეციალური. სამოქალაქო ა-ებია *აეროპორტები* და სპეც. დანიშნულების ა-ები (საქარხნო, სასწავლო, სპორტული, სას.-სამ., სატყეო, სანიტ. ავიაციის, კომბინირებული და სხვ.). გამოყენების ხასიათის მიხედვით არის მუდმივი (რეგულარული ექსპლუატაციისათვის) და დროებითი ა-ები. მუდმივი ა-ის საფრენ ველს აქვს ერთი ან რამდენიმე ასაფრენ-დასაფრენი ზოლი (სიგრძე 5 ათ. *მ*-მდე, სიგანე 200—360 *მ*), მაღალი ინტენსივობის სინათლეთა კომპლექსი, საჰაერო მიმოსვლის მართვის რადიო- და რადიოლოკაციური საშუალებები (თვითმფრინავთა შეუფერხებელი ფრენისათვის) და რადიოშუქურების სისტემა (ხელსაწყოთა საშუალებით თვითმფრინავის დაფრენის უზრუნველსაყოფად). ტერიტორიის, ასაფრენ-დასაფრენი ზოლის საფართა მზიდი თვისებებისა და სხვა მახასიათებლების, თვითმფრინავების ტიპის მიხედვით ა-ები იყოფა კლასებად.

**აეროელექტროძიება,** ელექტროძიების (იხ. *ელექტრული მეთოდები ძიებისა*) ერთ-ერთი სახე. რამდენიმე ათეული ან ასეული მეტრის სიმაღლიდან თვითმფრინავზე მოთავსებული სათანადო გამზომი აპარატურის საშუალებით აკვირდებიან დედამიწის ქერქში ცვლადი დენის წყაროების მეშვეობით შექმნილ ხელოვნურ ელექტრომაგნ. ველს. დაკვირვების შედეგად მიიღებენ საკვლევ ფართობზე ელექტრომაგნ. ველის განაწილების სურათს, რ-ის გეოლ. ინტერპრეტაცია წარმოდგენას გვაძლევს ამ უბანზე მიწის ქერქის აგებულების, სასარგებლო წიაღისეულისა და მიწისქვეშა წყლების შესახებ. ამჟამად ცნობილია ა-ის ათამდე სახე. მათ შორის სსრკ-ში მადნეულის სხეულების ან სხვა გეოლ. წარმონაქმნების ძებნაძიებისა და რუკის შედგენისას ფართოდ იყენებენ ე. წ. „უსასრულოდ გრძელი კაბელის“, „მბრუნავი მაგნიტური ველის“ და სხვ. მეთოდებს.



აეროდინამიკური სასწორი. საერთო ხედი.

*ლიტ.*: Физические основы и технические средства аэрометодов, М., 1967.

**აეროვაგზალი,** საჰაერო ტრანსპორტის მგზავრთა მომსახურებისათვის განკუთვნილი შენობა *აეროპორტის* ცენტრალურ ზონაში. ა-ში შედის ვაგზლისწინა მოედანი საქალაქო ტრანსპორტის სადგომებით, ბაქანი თვითმფრინავის სადგომებითურთ, საბაქანო-ტექნიკური სამსახურის შენობა, სამზარეულო, სასტუმრო, თვითმფრინავების მოძრაობის სამართავი სადისპეტჩერო პუნქტი. დანიშნულების მიხედვით ა-ის ეს ნაგებობანი გაერთიანებულია 3 ჯგუფში: სამგზავრო (საოპერაციო, მოსაცდელი და ჩასასხდომი დარბაზები, კაფე, რესტორანი); დამხმარე დანიშნულებისა (საბარგო სათავსები, დედათა და ბავშვთა ოთახები, კავშირგაბმ. განყ-ბა და სხვ.) და სასამსახურო-საექსპლუატაციო (შენობები გადაზიდვის სამსახურისათვის, საინ-

თბილისის აეროვაგზალი. არქიტექტორები ვ. ბ ე რ ი ძ ე, შ. თ ო დ რ ი ა, კონსტრუქტორი მ. ჩ ა ნ ჩ ი ბ ა ძ ე. 1971.



ჟინრო-ტექ. მოწყობილობისათვის და სხვ.). არსებობს შიდა და საერთაშ. ავიახაზების ა., სადაც ხდება ბილეთების გაყიდვა და რეგისტრაცია, ბარგის მიღება-გაცემა, მგზავრთა საფოსტო, საყოფაცხოვრებო, სამედ. და სხვ. მომსახურება. საერთაშ. ხაზების ა-ში კი ამას გარდა სასაზღვრო-საპასპორტო კონტროლი და ბარგის საბაჟო შემოწმება. ა-ის სიდიდე დამოკიდებულია იმაზე, თუ როგორია მგზავრთა გადაყვანის დადგენილი მოცულობა ამა თუ იმ აეროპორტისათვის. მხედველობაში იღებენ გამცილებელთა რაოდენობასაც (მგზავრთა საშუალო რაოდენობის 30—40%). დიდი ქალაქების მოსახლ. უკეთ მომსახურებისა და აეროპორტის განტვირთვისათვის საქალაქო ა. შენდება ისეთ პუნქტებში, რ-ებიც აეროპორტს მოხერხებულად უკავშირდება საქალაქო ტრანსპორტით. პირველი ა-ები ააგეს 1922—23 პარიზ-ბურჟესა და ბერლინ-ტემპელჰოფის აეროპორტებში. უცხოეთში ა-თა განსაკუთრებით სწრაფი მშენებლობა დაიწყო II მსოფლიო ომის, სსრკ-ში კი — 1958 შემდეგ, როდესაც სამგზავრო თვითმფრინავების პარკი ახალი, სრულყოფილი, მჩქარობლური მრავალადგილიანი თვითმფრინავებით (ტუ-104, ილ-18, ან-10, ტუ-114 და სხვ.) შეივსო.

**აეროზოლები** (*აერო...* და ლათ. solutio — ხსნარი), აირად გარემოში შეწონილი მცირე ზომის მყარი ან თხევადი ნაწილაკებისაგან შემდგარი *დისპერსიული სისტემები*. წარმოქმნის მიხედვით განასხვავებენ დისპერგაციულ და კონდენსაციურ ა-ს. დისპერგაციული ა. ჩნდება სითხეების აშხეფებისა (მაგ., წყლის ნისლი ჩანჩქერებისა და შადრევნების მახლობლად) და მყარი სხეულების დაქუცმაცების, დაფქვის შედეგად (მაგ., მიწის, ქვანახშირის მტვერი, ხრილი და სხვ.); კონდენსაციური ა. კი — ორთქლის ან აირის კონდენსაციის დროს (მაგ., ღრუბელი, ნისლი, კვამლი). ა-ის თვისებებს განსაზღვრავს მისი კონცენტრაცია, ნაწილაკების შემადგენელი ნივთიერებისა და აირადი გარემოს ბუნება, ნაწილაკების ზომა, ფორმა და მუხტი. ა-ში მიმდინარეობს ისეთი მნიშვნელოვანი პროცესები, როგორიცაა *სედიმენტაცია, ბროუნის მოძრაობა, კოაგულაცია* და ნაწილაკების აორთქლება. ა-თვის დამახასიათებელია სინათლის შთანთქმა და გაბნევა. ა-ს იყენებენ მედიცინაში ინჰალაციის საშუალებით ორგანიზმში სამკურნალო პრეპარატების შესაყვანად (იხ. *აეროზოლთერაპია*), სადეზინფექციოდ; სოფ. მეურნეობაში — მცენარეთა შესაწამლად; მრეწველობაში — პნევმ. ღებვისა და მოლითონებისათვის (მეტალიზაცია); სამხ. საქმეში — შენიღბვისათვის (კვამლის ფარდები). ა-ს დიდი მნიშვნელობა აქვს მეტეოროლ. ზოგიერთი საკითხის გადაჭრისათვის (ღრუბლების დაშლა ან წარმოქმნა, სეტყვასთან ბრძოლა). ყველა თხევად საწვავსა და მყარი საწვავის უმეტესობას ამჟამად ა-ის სახით წვავენ. ა. ხშირად საზიანოა ადამიანისათვის. უდიდეს საშიშროებას ქმნის რადიოაქტიური ა., რ-იც წარმოიქმნება ატომური აფეთქების დროს; კაჟმიწის შემცველი მტვერი იწვევს ფილტვების მძიმე დაავადებას — *სილიკოზს*, სახიფათოა ტყვიისა და ქრომის მტვერი. დიდ სამრეწველო ცენტრებში ბრძოლა ჰაერის აეროზოლური გაჭუჭყიანების წინააღმდეგ თანამედროვეობის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი პრობლემაა (იხ. *ატმოსფერული ჰაერის გაჭუჭყიანება*).

**აეროზოლთერაპია** (*აერო...* და გერმ. sole<ლათ. solvere—გახსნა, ბერძნ. therapeia — მკურნალობა), *აეროზოლებით* მკურნალობა. განარჩევენ ხელოვნურ და ბუნებრივ ა-ს. ხ ე ლ ო ვ ნ უ რ ი ა.—აიროვან არეში შეწონილ მყარ ან თხევად სამკურნალო ნივთიერებათა ნაწილაკების შესუნთქვა (*ინჰალაცია*), ღია ჭრილობისა და კანის დაზიანებული უბნების შებოლვა (ფუმიგაცია) ან წამლეული მცენარეების ბოლის მოწევა-შესუნთქვა; ბ უ ნ ე ბ რ ი ვ ი ა. — სასარგებლო მინარევებით (ზღვის ან სამკურნალო მინერ. წყლის იონები, მცენარეთა მიერ ჰაერში გამოყოფილი ნივთიერებანი) მდიდარი ჰაერის სუნთქვა ბუნებრივ პირობებში. სასუნთქი გზების, ფილტვებისა და შინაგან ორგანოთა ზოგიერთი დაავადების სამკურნალოდ უფრო ეფექტურია ინჰალაციის მეთოდი; ამ გზით სამკურნალო ნივთიერება 20-ჯერ უფრო სწრაფად გადადის სისხლში, ვიდრე კუჭ-ნაწლავის ტრაქტიდან. ა-ში იყენებენ სპეც. საფრქვევ აპარატებს — აეროზოლის გენერატორებს, რ-თა საშუალებით შესაძლებელია ზღვისა და მინერ. წყლის, სხვადასხვა ხსნარის, ფერმენტების, ჰორმონების, ვიტამინების, ანტიბიოტიკების, ანტისეპტიკური პრეპარატებისა და სხვ. გაფრქვევა. ხელოვნური ა-ის ერთ-ერთი სახეა ე ლ ე ქ ტ რ ო ა ე რ ო ზ ო ლ თ ე რ ა პ ი ა — დადებით ან უარყოფით ელექტრომუხტიანი აეროზოლებით მკურნალობა. ელექტროაეროზოლთერაპიისათვის იყენებენ სპეც. აპარატს — ელექტროაეროზოლგენერატორს.

*მ. ნოდია.*

**აეროზოლის გენერატორი,** თერმომექანიკური მოქმედების აპარატი შხამიანი ნისლის (*აეროზოლის*) წარმოსაქმნელად და გასაფრქვევად; განკუთვნილია სოფ. მეურნ. მავნებლებთან საბრძოლველად. მცირე ფართობების შესაწამლავად იყენებენ 1,7 *ჰა/სთ* მწარმოებლურობის (გატანის განი 10 *მ*) ზურგჩანთურ ან ორთვალა მაზიდაზე დამონტაჟებულ აპა-0,5 „მიკ-



ნახ. 1. აეროზოლის გენერატორი აპა—0,5 «მიკრონი».



ნახ 2. აეროზოლის გენერატორი აგ-უდ—2

რონ" მარკის ა. გ-ს (ნახ. 1). შედარებით დიდი ფართობების შესაწამლავად კი — აგ-უდ-2 მარკის ა. გ-ს (ნახ. 2), რ-იც მონტაჟდება ტრაქტორის მაზიდაზე ან ავტომობილის ძარაზე (მწარმოებლურობა 12 *ჰა/სთ*, გატანის განი 50—100 *მ*).

*ლიტ.*: ა ფ ხ ა ი ძ ე ა., ლ ე ჟ ა ვ ა კ., მცენარეთა დაცვის მანქანები და აპარატები, თბ., 1963; Сельскохозяйственная техника. Каталог, М., 1967.

**აეროთერაპია** (*აერო...* და ბერძნ. therapeia—მკურნალობა), ჰ ა ე რ ი თ მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა, *კლიმატოთერაპიის* ნაწილი. ა-ის მიზანია ორგანიზმის გაკაჟება და ჟანგბადით უზრუნველყოფა. ძირითადი ფორმებია ჰაერის აბაზანები (შიშველ სხეულზე სუფთა ჰაერის მოქმედება), რ-საც იღებენ *აერარიუმში*, და ღია ან ნახევრად დახურულ აივნებზე ხანგრძლივი წოლა (რამდენიმე საათიდან — დღე-ღამემდე), ავადმყოფს აცვია სეზონისა და ამინდისათვის შესაფერი ტანსაცმელი. ჟანგბადით მდიდარი სუფთა ჰაერი მოქმედებს კანის განსაკუთრებულ ნერვულ დაბოლოებებზე — თერმორეცეპტორებზე, მათი სისტემური გაღიზიანება კი აუმჯობესებს ორგანიზმის თითქმის ყველა მნიშვნელოვანი ფიზიოლ. სისტემის ცხოველმოქმედებას. ა. ზრდის შრომისუნარიანობას, ორგანიზმის წინააღმდეგობის უნარს ტემპ-რის მოქმედებისადმი, გაცივებით გამოწვეული დაავადებებისადმი და სხვ., ზოგჯერ ა. ავადმყოფს ენიშნება მოციონთან, ვარჯიშთან, მასაჟსა და წყლის პროცედურებთან ერთად. ა-ს მიმართავენ ყველა სახის ტუბერკულოზის, სისხლნაკლებობის, ნერვული და სისხლძარღვთა სისტემების ფუნქციური დაავადებების, სასუნთქი გზებისა და სხვ. დაავადებათა სამკურნალოდ. ა. წინააღმდეგნაჩვენებია მწვავე ანთებითი დაავადებებისა და ორგანიზმის დაცვითი და შეგუებითი უნარის მკვეთრი დაქვეითების დროს.

*მ. ნოდია.*

**აეროიონოთერაპია,** დაიონებული ჰაერით მკურნალობა. განარჩევენ ბუნებრივ და ხელოვნურ ა-ს. სუფთა დაიონებულ ჰაერზე (მთაში ან მწვანე ნარგავებიან ადგილებში, ჩანჩქერების, მდინარეების, გეიზერების მახლობლად, ზღვის სანაპიროზე და სხვ.) ხანგრძლივად ყოფნა ბ უ ნ ე ბ რ ი ვ ი ა-ა, იგი ზრდის შრომისუნარიანობას, აუმჯობესებს ავადმყოფის საერთო მდგომარეობას, ამცირებს ორგანიზმში ჟანგბადის უკმარისობას და სხვ. აქვს სამკურნალო და პროფილაქტ. მნიშვნელობა. ხ ე ლ ო ვ ნ უ რ ი ა. ხორციელდება აეროიონიზატორის საშუალებით, სადაც აეროიონები ხელოვნურად წარმოიქმნება. აეროიონების ჩასუნთქვას ა ე რ ო ი ო ნ ო ი ნ ჰ ა ლ ა ც ი ა ეწოდება. ყოველ ჩასუნთქვაზე ავადმყოფი ღებულობს 1 მილიარდამდე (ჩვეულებრივ უარყოფითად დამუხტულ) აეროიონს. სამკურნალო პროცედურის ხანგრძლივობა საშუალოდ 15 წუთია, მკურნალობის კურსი — 20—30 პროცედურა. ა-ს მიმართავენ გულ-სისხლძარღვთა ზოგიერთი დაავადების, ბრონქული ასთმის, ნერვული სისტემის ფუნქციური მოშლილობის, ფილტვების, სასუნთქი გზების და სხვ. დაავადებათა დროს. ხელოვნური ა-ის ერთ-ერთი მეთოდია ელექტროსტატ. შხაპი (იხ. *ფრანკლინიზაცია*), რ-იც ენიშნებათ ავადმყოფებს ღია ჭრილობის, ტროფიკული წყლულისა და ზოგიერთი შინაგანი და ნერვული დაავადების სამკურნალოდ.

*მ. ნოდია.*

**აეროლოგია,** ატმოსფეროს ფიზიკის დარგი; შეისწავლის თავისუფალ ატმოსფეროში მიმდინარე ფიზ. მოვლენებსა და პროცესებს. ა. იკვლევს დედამიწის ატმოსფეროს შედგენილობასა და აგებულებას დიდ სიმაღლეებამდე, ნალექებისა და ღრუბლების წარმოქმნას და მათი განვითარების რეგულირების მეთოდებს, თავისუფალ ატმოსფეროში სხივურ სითბოგაცვლას, სხვადასხვა სიმაღლეზე ჰაერის დინებებს, მ. შ. ტურბულენტურ (გრიგალურ) მოძრაობას ატმოსფეროში, ჰაერის მასების ურთიერთმოქმედებას და სხვ.; აეროლოგიური გამოკვლევების საჭიროებას უპირატესად განაპირობებს ამინდის პროგნოზის მეთოდთა გაუმჯობესების ამოცანები, განსაკუთრებით კი ავიაციის განვითარება (იგულისხმება მაღლივი რეაქტიული და ტურბორეაქტიული თვითმფრინავები). აეროლოგიური კვლევის საფუძველზე მიღებულია მრავალი მონაცემი ღრუბელთა მიკროსტრუქტურის, კონდენსაციის პროცესების, ღრუბლის წვეთების

სიდიდისა და ღრუბლების ფენაში მათი კონცენტრაციის შესახებ, ასევე 0°-ზე C უფრო დაბალტემპერატურიან ღრუბლებში ყინულის ნაწილაკების ზომისა და ფორმის შესახებ და სხვ.; ამ მონაცემების საფუძველზე შესაძლებელი ხდება ღრუბლებისა და ნალექების ხელოვნური რეგულირების ამოცანის გადაჭრა. განსაკუთრებული მნიშვნელობა ენიჭება დიდ სიმაღლეებამდე *ატმოსფეროს ზოგადი ცირკულაციის* კვლევას.

ატმოსფეროს მაღალი ფენების შესწავლის საფუძველზე დაგროვდა ახალი მონაცემები ჰაერის შედგენილობის, ტემპ-რის რეჟიმის, დიდ სიმაღლეებამდე ჰაერის დინებათა განაწილებისა და ტროპოსფეროს, სტრატოსფეროსა და მეზოსფეროში მიმდინარე პროცესების ურთიერთკავშირის შესახებ. აეროლოგიურ გამოკვლევებს აწარმოებენ თანამედროვე ელექტრონული აპარატურით, იყენებენ რადიოლოკაციის საშუალებებს, სხვადასხვა საავიაციო, რაკეტულ და მეტეოროლ. თანამგზავრებს, დაკვირვებას ახდენენ აეროლოგიური ობსერვატორიებისა და სადგურების მუდმივმოქმედი ქსლის საშუალებით. ა. ამუშავებს აგრეთვე თავისუფალი ატმოსფეროს საკვლევ მეთოდებს და ქმნის სათანადო ხელსაწყოებს (იხ. *აეროლოგიური ხელსაწყოები*).

**აეროლოგიური ობსერვატორია,** სამეცნიერო დაწესებულება, სადაც მიმდინარეობს ექსპერ. და თეორ. კვლევითი სამუშაოები ატმოსფეროს შესასწავლად. ატმოსფეროს მაღალი ფენების ზონდირებისათვის ა. ო. იყენებს რადიოზონდებს, თვითმფრინავებს, აეროსტატებს, რაკეტებს, ხელოვნურ თანამგზავრებს, აგრეთვე დედამიწაზე დადგმულ აპარატურას. ატმოსფეროს ზონდირება ხდება რადიოლოკაციური სხივით, ბგერით, ლაზერის სხივით და სხვ.; ა. ო. უმთავრესად შეისწავლის 100 *კმ* სიმაღლემდე და ზოგჯერ უფრო მაღლა მიმდინარე ატმ. პროცესებს (ჰაერის ნაკადები და თერმული რეჟიმი, ღრუბლები და ნალექები, რადიაციული ბალანსი, ატმოსფეროს ტურბულენტობა, აქტიური ზემოქმედება ღრუბლებსა და ნისლზე).

საბჭ. კავშირში უდიდესია ცენტრ. ა. ო. (მოსკ. მახლობლად), საზღვარგარეთ— ლინდენბერგის (გდრ), კიუს (ინგლისი), პუი-დე-დომისა (საფრანგეთი). საქართველოში აეროლოგიური კვლევის ცენტრია თბილ. ცენტრ. ჰიდრომეტეოროლოგიური ობსერვატორია.

საქართველოში პირველი აეროლ. დაკვირვებები 1926 ჩატარდა გეოფიზიკურ ობსერვატორიაში. 1935 თბილისში დაიწყო ატმოსფეროს მაღალი ფენების გამოკვლევა რადიოზონდირების მეთოდით, ხოლო 1937-იდან — თვითმფრინავიდან ზონდირების მეთოდებით. მომდევნო წლებში იმავე მიზნით რადიოზონდების, ბურთპილოტებისა და რადიოპილოტების (რადიოლოკაცია) გამოყენება დაიწყო სოხუმსა და ბათუმში. ამჟამად აეროლოგიური დაკვირვებები საქართვ. სხვა მეტეოროლ. სადგურებშიც წარმოებს.

*ი. კვარაცხელია.*

**აეროლოგიური ხელსაწყოები,** ხელსაწყოები, რ-თა საშუალებით ატმოსფეროს ზედა ფენებში იზომება ძირითადი მეტეოროლ. ელემენტების (ჰაერის ტემპ-რა, წნევა, სინოტივე, ქარის მიმართულება და სიჩქარე) სიდიდე, აგრეთვე მზის რადიაცია, ღრუბლიანობის ზედა და ქვედა საზღვრის სიმაღლე, ატმოსფეროს ტურბულენტობა, ოზონისა და აეროზოლების შემცველობა, ელექტრული ველის პოტენციალი და სხვ. ქარის მიმართულებისა და სიჩქარის გასაზომად ატმოსფეროს ზედა ფენებში იყენებენ აეროლოგიურ თეოდოლიტს. იგი აღნიშნავს ბირთვპილოტებისა და რადიოზონდების სივრცით გადანაცვლებას აზიმუტისა და ვერტ. კუთხის ათვლით. ზოგჯერ კუთხეებს აითვლიან ერთმანეთისაგან დაშორებული ორი თეოდოლიტით (ნახ. 1). ამავე მიზნისათვის იხმარება აგრეთვე აეროლოგიური პლანშეტი (ნახ. 2). აერომეტეოგრაფი (ნახ. 3) ზომავს ჰაერის ტემპ-რას, სინოტივესა და ატმოსფეროს წნევას, ზოგჯერ — ქარის სიჩქარესა და მიმართულებასაც. რადიოზონდი დედამიწაზე გადმოსცემს რადიოსიგნალებს ჰაერის ტემპ-რის, სინოტივისა და წნევის შესახებ. იგი წყალბადით სავსე რეზინის ბურთით აქვთ გარკვეულ სიმაღლეზე. რეზინის ბურთის გასკდომის შემდეგ რადიოზონდი პარაშუტით ეშვება დედამიწაზე (ნახ. 4). რადიოლოკატორი ზომავს ჰაერში მოლივლივე რადიოპილოტის სიმაღლეს და კრებს ცნობებს ქარის შესახებ. აეროლოგიური დაკვირვებისათვის სსრკ-ში ამჟამად იყენებენ რადიოლოკატორ „მალაქიტს“ (ნახ. 5). რადიოლოკატორით შეიძლება ღრუბლების წყლიანობის, ნალექების, ელჭექის მოვლენების, სეტყვის კერებისა და სხვა მეტეოროლ. მოვლენების შესწავლაც. ატმოსფეროს მაღალი ფენების ზონდირებისათვის იყენებენ მეტეოროლოგიურ რაკეტას. პირველი ასეთი რაკეტა გამოიყენეს 1933. ატმოსფეროს მაღალი ფენების სისტემატური გამოკვლევა რაკეტებით სსრკ-სა და აშშ-ში დაიწყო 1946—47, განსაკუთრებით ფართოდ კი გავრცელდა 1957-იდან საერთაშ. გეოფიზ. წლის დაკვირვებებთან დაკავშირებით.

დიდ სივრცეებზე ატმოსფეროს პარამეტრების გასაზომად იყენებენ თვითმფრინავს — მფრინავ მეტეოროლ. ლაბორატორიას და *მეტეოროლოგიურ თანა-*



ნახ. 1. აეროლოგიური თეოდოლიტი.



ნახ. 2. აეროლოგიური პლანშეტი.



ნახ. 3 აერომეტეოგრაფი.



ნახ. 4. რადიოზონდი.



ნახ. 5 რადიოლოკატორი «მალაქიტი».

*მგზავრებს,* რ-თა საშუალებით შესაძლებელია ინფორმაციის მიღება ღრუბლიანობის გლობალური მდგომარეობის, შტორმისა და ელჭექის კერების, ღრუბლების, ხმელეთის, ზღვებისა და ოკეანეების ზედაპირთა ტემპ-რის, დედამიწის რადიაციული ბალანსისა და სხვ. შესახებ.

*ი. ქურდიანი.*



აერონავტიკა. მონგოლფიეების აეროსტატი.

**აერომაგნიტური აგეგმვა,** დედამიწის მაგნიტური ველის შესწავლა საფრენი აპარატიდან აერომაგნიტომეტრების საშუალებით. ა. ა-ის მეთოდი შეიმუშავა და თვითმფრინავიდან ანომალიური მაგნიტური ველის გაზომვის პირველი ცდა განახორციელა საბჭ. მეცნიერმა ა. ლოგაჩოვმა 1936. ამ მეთოდის გამოყენებამ საგრძნობლად დააჩქარა და გააიაფა დიდ ფართობებზე მაგნ. ველის შესწავლა და შესაძლებელი გახადა ძნელად მისასვლელი ადგილების *მაგნიტური აგეგმვა.* ა. ა-ის დროს ასაგეგმავი მარშრუტები გაჰყავთ ურთიერთპარალელურად, გეოლ. სტრუქტურათა გავრცელების პერპენდიკულარულად. მანძილი ამ მარშრუტებს შორის დამოკიდებულია აგეგმვის მასშტაბზე. ა. ა-ის შედეგად მიღებული სიდიდეების ცვლილებებს გამოსახავენ რუკებზე იზოხაზების ან ცალკე გრაფიკების სახით პროფილების გასწვრივ. ა. ა-ს ძირითადად იყენებენ ფერომაგნიტური სასარგებლო წიაღისეულის (რკინა და სხვ.), ბოქსიტებისა და სხვ. საბადოების ძებნის დროს, აგრეთვე გეოლ. წარმონაქმნთა კონტურების დასაზუსტებლად მაღალი სიზუსტის კვანტური მაგნიტომეტრების შექმნასთან დაკავშირებით, ა. ა. რეგიონალურ გეოფიზ. გამოკვლევათა ერთ-ერთ მეთოდად იქცა.



აერონავტიკა. რუსული სამხედრო მისაბმელი სფერული აეროსტატი. გამოიყენეს რუსეთ-იაპონიის ომში (1904—05).

**აერომარხილი,** საჰაერო ხრახნის წევის ძალით თოვლზე ან ყინულზე მოძრავი მარხილი. მისი ძირითადი ნაწილია სამ ან ოთხ თხილამურზე დადგმული ძარა, რ-ზეც დამაგრებულია საჰაერო ხრახნიანი ძრავა. ა-ს მართავს წინა მოსაბრუნებელი თხილამურები. რუსეთში პირველი ა. 1908 ააგეს. 1919—32 საბჭ. კონსტრუქტორებმა დაამუშავეს ა-ები, რ-ებსაც 40—50 წწ-მდე ფართოდ იყენებდნენ სახ. მეურნეობასა და საბჭ. არმიაში. დიდი სამამულო ომის პერიოდში საბჭ. არმია შეიარაღებული იყო ნკლ-16 ტიპის სატრანსპ.-სადესანტო და ნკლ-26 ტიპის საბრძოლო ა-ებით. 1950—60 წწ-ში დაიწყო ნ. კამოვის საკონსტრუქტორო ბიუროს მიერ შექმნილი ა-ების — „სევერ-2“, კა-30 და ა. ტუპოლევის საკონსტრუქტორო ბიუროში დამუშავებული ა-ის („ამფიბია“) სერიული წარმოება.

ა.-„ამფიბია“ უკეთესი გამავლობის მიზნით თხილამურების ნაცვლად ნავთხილამურზე დგას, რაც თოვლზე, ყინულსა და წყალზე მოძრაობის საშუალებას იძლევა. ა-ისა და ა.-„ამფიბიის“ ტვირთამწეობა აღწევს 600 *კგ,* სვლის სიშორე — 500 *კმ*-მდე, სიჩქარე თოვლზე—100 *კმ/სთ,* წყალზე — 80 *კმ/სთ* (ა.-„ამფიბია“). ა-ს და ა.-„ამფიბიას“ იყენებენ სსრკ-ის ევრ. ნაწილის ჩრდ. და ციმბირის გაუკვალავ თოვლიან ველებზე ხალხის გადასაყვანად, სასწრაფო მსუბუქი ტვირთის გადასატანად და სხვ. ა. გავრცელებულია სკანდ. ქვეყნებში, კანადასა და ალასკაში.



აერომარხილი კა—30.



აერომარხილი «ამფიბია».

**აერომექანიკა,** *ჰიდროაერომექანიკის* ნაწილი, რ-იც შეისწავლის აირადი გარემოს წონასწორობასა და მოძრაობას და ამ გარემოს მექან. ზემოქმედებას მასში მოთავსებულ მყარ სხეულზე. ა. იყოფა *აეროსტატიკად* და *აეროდინამიკად.* ა-ის განვითარება დაკავშირებულია არქიმედეს, ს. სტევინის, გ. გალილეის, ბ. პასკალის, დ. ბერნულის, ნ. ჟუკოვსკის, ს. ჩაპლიგინის და სხვ. სახელებთან. ა. ავიაციის თეორიული საფუძველია.

**აერონავიგაცია,** იხ. სტ. *ნავიგაცია.*

**აერონავტიკა,** ჰაერზე მსუბუქი აპარატებით ფრენის თეორია და პრაქტიკა. XX ს. 10-იან წწ-მდე ტერმინი „ა.“ ნიშნავდა ჰაერში ფრენას საერთოდ (ამჟამად განასხვავებენ *ავიაციისაგან*). ჰაერზე მსუბუქი საფრენი აპარატების წინამორბედად ითვლება „მფრინავი დრაკონი“ (ფრანი), რ-იც თავდაპირველად ძვ. ჩინეთში გაჩნდა, აქედან კი სპარსეთში, ინდოეთსა და ევროპაშიც გავრცელდა. XVIII ს-მდე ადამიანის ჰაერში ასვლის ყველა ცდა მარცხით მთავრდებოდა. 1783 პეტერბ. მეცნ. აკად. წევრმა ლ. ეილერმა მსოფლიოში პირველმა გამოიყვანა *აეროსტატის* ამწევი ძალის გამოსაანგარიშებელი ფორმულა. ამავე წელს ძმებმა ჟოზეფ და ეტიენ მონგოლფიეებმა დაამუშავეს საჰაერო ბურთის კონსტრუქცია, რ-ითაც პარიზში (1783) ოცდახუთწუთიანი ფრენა განახორციელეს პილატრ დე როზიემ და დ'არლანდმა. ამავე წელს პეტერბურგში მოეწყო საჰაერო ბურთის ფრენის პირველი საჯარო ჩვენება. ა. მეცნიერული მიზნებისათვის პირველად რუსეთში გამოიყენეს. 1804 პეტერბურგში რუსი მეცნიერი ზახაროვი აეროსტატით აფრინდა ატმოსფეროს გამოსაკვლევად (ფრენა გრძელდებოდა 3 *სთ* და 45 *წთ,* მიღწეული სიმაღლე—2550 *მ*). XIX ს. დაიწყო ა-ის გამოყენება სამხ. მიზნებისათვის (1849 იტალია-ავსტრ. ომში, 1859 — საფრ.-ავსტრ. ომში, 1861—65 — აშშ-ის სამოქალაქო ომში, 1871 — საფრ.-პრუსიის ომში).

საქართველოში აეროსტატით აფრენის პირველი დემონსტრირება მოეწყო 1882 (თბილისი, აერონავტი ო. გოდრონი).

XIX ს. 70-იან წწ-მდე იყენებდნენ მხოლოდ თავისუფალ და მისაბმელ აეროსტატებს. 1784 ფრანგმა სამხ. ინჟინერმა ჟ. მენიემ შექმნა მართული აეროსტატის პირველი პროექტი. პროექტები შეიქმნა სხვა ქვეყნებშიც, მაგრამ მძლავრი და მსუბუქი ძრავას უქონლობის გამო მართული აეროსტატის აგების ცდები უმეტესად უშედეგოდ მთავრდებოდა. 1875 დ. მენდელეევმა წამოაყენა *სტრატოსტატის* შექმნის იდეა. აეროსტატის გამოყენებას ცდილობდნენ ძნელად მისადგომი ადგილების კვლევისთვისაც (შვედი აერონავტის ს. ანდრეს ექსპედიცია ჩრდ. პოლუსისაკენ 1897). ა-ის განვითარების ისტორიაში დიდმნიშვნელოვანი მოვლენა იყო პრაქტიკულად გამოსაყენებელი დ ი რ ი ჟ ა ბ ლ ი ს შექმნა. 1887 კ. ციოლკოვსკიმ წარმოადგინა პროექტი მთლიანი, უკარკასო დირიჟაბლისა, რ-საც ფრენის დროს შეეძლო მოცულობის შეცვლა და აირის შეთბობა. 1893—94 პეტერბურგში დ. შვარცის პროექტით ააშენეს და წყალბადით აავსეს მსოფლიოში პირველი მთლიანლითონის დირიჟაბლი 3850 $მ^3$ მოცულობისა. 1900 გერმანიაში გაფრინდა



I მსოფლიო ომისდროინდელი (1914—18) რუსული სამხედრო დირიჟაბლი «ალბატროსი».

ფ. *ცეპელინის* პირველი ხისტკარკასიანი დირიჟაბლი, რ-ის სქემა საფუძვლად დაედო აშშ-ის, გერმ. და სხვა სახელმწიფოების ხისტი დირიჟაბლების განვითარებას. 20-იანი წწ. დამდეგს სამხ. ა-ში სფერული მისაბმელი აეროსტატების ნაცვლად შემოიღეს გარსშემოდენილი ფორმის, სტაბილიზატორით აღჭურვილი ფრანისებრი აეროსტატები, რ-თა საშუალებით საჰაერო დაკვირვება შესაძლებელი გახდა 15 *მ/წმ*-მდე სიჩქარის ქარის დროსაც. სამხ. მიზნებისათვის (მაგ., იტალია-თურქ. და I მსოფლიო ომში) ფართოდ იყენებდნენ დირიჟაბლებსაც. 20-იანი წწ. ა-ის შემდგომი მიღწევაა დირიჟაბლების გაფრენა არქტიკაში (რ. *ამუნდსენის* 1926 და უ. *ნობილეს* 1928 ექსპედიციები). შვეიცარიელმა ო. პიკარმა სტრატოსტატით ჯერ 15780 *მ* სიმაღლეს მიაღწია (1931), შემდეგ — 16370 *მ* (1932). 1957 ამერ. მეცნ. სიმონსი 30,6 ათ. *მ* სიმაღლეზე აფრინდა.

ა ე რ ო ნ ა ვ ტ ი კ ა ს ს რ კ-ში. 1917 ვ. ი. ლენინის ინიციატივით გამოიცა ბრძანება სამხ. აერონავტთა ნაწილების შექმნის შესახებ; მის საფუძველზე პეტროგრადში, მოსკოვში, სარატოვსა და სხვა ქალაქებში შეიქმნა აერონავტთა „სოციალ. რაზმები“, რ-ებიც შემდეგ წითელ არმიას შეუერთდნენ. 1918 შედგა აერონავტთა პირველი ყრილობა. ყრილობამ დასახა სამამულო ა-ის განვითარების გზები. რევ. შემდეგ თავისუფალი აეროსტატის პირველი გაფრენა მოხდა მოსკოვში, წითელ მოედანზე, 1920 წ. 27 ივლისს. აეროსტატი 5000 *მ* სიმაღლეზე ავიდა. 1922 საბჭ. აერონავტები თავისუფალი აეროსტატით მოსკოვიდან ჩრდ. კარელიაში გადაფრინდნენ და შორეული ფრენის მსოფლიო რეკორდი (1273 *კმ*) დაამყარეს. 1928—30 დაიწყო თვითჩამწერი ხელსაწყოებითა და ავტომ. რადიოგადამცემებით აღჭურვილი საბჭ. კონსტრუქციის ბურთ-რადიოზონდების გამოყენება. 30-იან წწ-ში მსოფლიოს სხვადასხვა ქვეყნის აერონავტებმა დაიწყეს სტრატოსფეროს შესწავლა სტრატოსტატების მეშვეობით. 1933 კ. გოდუნოვის კონსტრ. სტრატოსტატმა „სსრკ-1“ 19 *კმ* სიმაღლეს მიაღწია, ხოლო 1934 სტრატოსტატმა „ოსოავიახიმ-1-მა“—22 *კმ.* ა. ფართოდ ვითარდებოდა აგრეთვე როგორც სპორტი. 1935 პილოტმა ვ. რომანოვმა და პროფ. ი. ხვოსტიკოვმა ღიაგონდოლიანი აეროსტატით 9800 *მ* სიმაღლეს მიაღწიეს; ი. ზიკოვმა და ა. ტროპინმა კი განახორციელეს 91 *სთ* და 15 *წთ.* ხანგრძლივობის ფრენა, რაც მსოფლიო რეკორდს აღემატებოდა. 1936 დირიჟაბლმა „სსრკ-ვ-6“ დაამყარა ფრენის ხანგრძლივობის მსოფლიო რეკორდი — 130 *სთ* და 27 *წთ.* დიდ სამამულო ომში ფართოდ იყენებდნენ სათვალთვალო აეროსტატებს (ხანგრძლივი დაზვერვისა და საარტ. ცეცხლის კორექტირებისათვის), აგრეთვე გადამღობ აეროსტატებს (მოსკ. და ლენინგრ. დაცვისას). ომის შემდგომ პერიოდში განსაკუთრებით ვითარდება სამეცნ. და სპორტ. ა. 1945 აერონავტებმა გ. გოლიშევმა და მ. ვოლკოვმა სუბსტრატოსტატ „სსრკ-ვრ-79-ით“

11,5 ათ. *მ* სიმაღლეს მიაღწიეს, ხოლო 1949 პ. პოლოსუხინმა და ა. კრიკუნმა — 12,1 ათ. *მ*-ს. 1950 ს. ზინოვიევი, ს. გაიგეროვი და მ. კირპიჩოვი 84 *სთ* და 24 *წთ* გადაფრინდნენ მოსკოვიდან ყაზახეთში (ფრენის სიშორე 3163 *კმ*). 40—50 წწ-ში ავიაციის განვითარების შედეგად ა-ის როლი შემცირდა, მაგრამ 60-იან წწ. ჩრდილოეთის ძნელმისადგომი ადგილების ათვისებასთან დაკავშირებით დირიჟაბლისადმი ინტერესი კვლავ გაიზარდა. ტვირთამწეობისა და ეკონომიურობის მხრივ დირიჟაბლმა კონკურენცია გაუწია შვეულმფრენს. შვეციაში, შვეიცარიასა და კანადაში დირიჟაბლს იყენებდნენ ხე-ტყის დამზადებისას. 60-იანი წწ. მიწურულს აშშ-ში აშენდა 250 ათ. $მ^3$ მოცულობის გიგანტური სატვირთო დირიჟაბლი „CMD-100". თანამედროვე დირიჟაბლებში გამოყენებულია უახლესი მასალები. სანდო საპილოტაჟო-სანავიგაციო მოწყობილობა, ლოკატორები და ავტოპილოტები, რაც უზრუნველყოფს ფრენის უსაფრთხოებას და ეს მნიშვნელოვნად აფართოებს დირიჟაბლების გამოყენების შესაძლებლობებს (ილუსტრაციები იხ. აგრეთვე სტ-თან *აეროსტატი, დირიჟაბლი*).

*ლიტ.*: Стобровский Н. Г., Воздухоплавание, М., 1949; Циолковский К. Э., Аэростат металлический управляемый, М., 1892; Шестерикова А., Даты истории отечественной авиации и воздухоплавания, М., 1953; Экономов Л. А., Поиски крыльев, М., 1969 (Жизнь замечательных людей, в. 1).

**აერონი,** პირღებინების საწინააღმდეგო საშუალება. იყენებენ ზღვის ავადმყოფობის, *მენიერის დაავადების*, ორსულთა და სხვ. ეტიოლოგიის პირღებინების დროს. ა-ის მოქმედება იწყება მიღებიდან 1/2—1 *სთ* შემდეგ და გრძელდება 6—12 *სთ*. უმაღლესი დოზა: ერთ მიღებაზე 2 ტაბლეტი, დღე-ღამეში 4 ტაბლეტი. წინააღმდეგნაჩვენებია *გლაუკომის* დროს.

**აერონომია** (*აერო*... და ბერძნ. nomos—კანონი), ატმოსფეროს ფიზიკის დარგი; შეისწავლის ატმოსფეროს ზედა ფენებში მიმდინარე ფიზ.-ქიმ. პროცესებს. ა-ს საფუძველი ჩაუყარეს XX ს. 50-იან წწ-ში დ. რ. ბეიტსმა (ინგლისი) და მ. ნიკოლემ (საფრანგეთი). მის სწრაფ განვითარებას განსაკუთრებული ბიძგი მისცა ზედა ატმოსფეროს კვლევისას რაკეტებისა და ხელოვნურ თანამგზავრთა გამოყენებამ. საკითხები, რ-თაც ა. შეისწავლის, განუწყვეტლივ იცვლება და ფართოვდება. ა. იკვლევს სიმაღლის მიხედვით ჰაერის ტემპ-რის, წნევის, ნეიტრალური ნაწილაკების განაწილებას, დამუხტული ნაწილაკების კონცენტრაციას და სხვ. პრობლემებს, რ-ებიც მჭიდროდ უკავშირდება ე. წ. სტანდარტული ატმოსფეროს შექმნას, რასაც კოსმ. კვლევათა საუკუნეში დიდი პრაქტ. მნიშვნელობა აქვს. ვინაიდან ა. შეისწავლის იონოსფეროში დამუხტულ ნაწილაკთა კონცენტრაციის ცვალებადობას სიმაღლის მიხედვით, შესაბამისი კვლევის დროს აუცილებელია დედამიწის მაგნ. ველის გავლენის გათვალისწინება. ა. იკვლევს აგრეთვე იონოსფეროს დაბალი (25—35 *კმ*) ფენის, *ღამის ცის ნათების*, *პოლარული ნათებისა* და დედამიწის რადიაციული სარტყლების გამომწვევ პროცესებს.

*ლიტ.*: Николе М., Аэрономия, пер. с англ., М., 1964; Хвостиков И. А., Физика озоносферы и ионосферы, М., 1963.

**აეროპლანი** (*აერო*... და ფრანგ. planer—ლივლივი) *თვითმფრინავის* მოძველებული სახელწოდება.

**აეროპონიკა** (*აერო*... და ბერძნ. pónos—მუშაობა), ჰაერის კულტურა, მცენარეთა უნიადაგოდ გამოზრდის მეთოდი — საკვები ნივთიერებების მიწოდება ხდება ჰაერში დაკიდებულ ფესვებზე წყლისა და საკვები ხსნარების პერიოდული შეფრქვევით. ა-ის მეთოდი პირველად შეიმუშავა რუსმა ფიზიოლოგმა ვ. არციხოვსკიმ (1910). ა. კვლევით მიზნებს ემსახურება. პრაქტიკაში კი იყენებენ ა-ის სახეცვლილებას, ე. წ. ნისლის კულტურას: დახურულ კამერაში (სათბურში) საკვები ხსნარების გაფრქვევით იქმნება ნისლი, რ-იც აჩქარებს მწვანე (შეფოთლილი) კალმების დაფესვიანებას. ა-ს განსაკუთრებული მნიშვნელობა აქვს სათბურში, კოსმ. სადგურსა და ხომალდზე მცენარეთა კულტივირებისათვის.

**აეროპორტი** (*აერო*... და ლათ. portus—ნავსაყუდელი), საჰაერო ტრანსპ. საწარმო, რ-იც უზრუნველყოფს რეგულარულ სამგზავრო, საფოსტო და სატვირთო გადაზიდვას, თვითმფრინავების ტექ. და კომერციულ მომსახურებას. სსრკ-ში მოქმედებს საერთაშ., საკავშ. და ადგილ. მნიშვნელობის ა-ები. მოწყობილობისა და ავიასატრანსპორტო გადაზიდვის მოცულობის მიხედვით ა-ები იყოფა კლასებად. განსაკუთრებით დიდ ა-ს კლასგარე ა. ეწოდება, ყველაზე მცირეს — არაკლასიფიცირებული. თანამედროვე ა. საინჟინრო ნაგებობათა და ტექ. საშუალებათა რთული კომპლექსია, რ-საც ცალკეულ შემთხვევაში ათასობით *ჰა* ფართობი უკავია (მაგ., მოსკოვში — დომოდედოვოსი, ნიუ-ორკში — კენედის ა. და ა. შ.). ა-ის მნიშვნელოვანი ელემენტებია: *აეროდრომი*, საფრენი მინდორი, საფრენი ზოლები, მოსახვევი და მისასვლელი ბილიკები, თვითმფრინავების სადგომები, უსაფრთხოების ჩამკეტი და გვერდითი ზოლები, სასამსახურო-ტექ. ზონა, რ-ის შემადგენლობაშია სამგზავრო კომპლექსი (*აეროვაგზალი*, ბაქანი, ვაგზლისწინა მოედანი, სასტუმრო და ა. შ.), სატვირთო კომპლექსი (სატვირთო ვაგზალი, მისი ბაქანი და ეზო), რადიოსანავიგაციო, ავიასაწვავით მომარაგების, თვითმფრინავების ტექ. მომსახურებისა და დამხმარე-საწარმოო დანიშნულების შენობები და ნაგებობანი, სამეთაუროსადისპეტჩერო პუნქტი. ა-თან არის მექანიზაციისა და ტრანსპ. ბაზები, ტექ. და სამეურნეო საწყობები, სხვადასხვა საინჟინრო ქსელებისა და ნაგებობათა კომპლექსი, რაც უზრუნველყოფს ა-ს წყლით, სითბოთი, აირით, ელექტროენერგიით და ა. შ.; საცხოვრ. და კულტ.-საყოფაცხოვრებო დანიშნულების შენობათა და ნაგებობათა კომპლექსი ა-ის თანამშრომლებისა და მათი ოჯახებისათვის. განსაკუთრებული ტექ. მოთხოვნების დაცვის აუცილებლობის გამო ა-ს, როგორც წესი, აშენებენ რამდენიმე ათეულ *კმ*-ზე საქალაქო დასახლების საზღვრებიდან. ა-ის დაპროექტება, მშენებლობა და რეკონსტრუქცია ხდება სპეც. ტექ. პირობების საფუძველზე. საერთაშ. ა-ის საქმიანობას განსაზღვრავს სამოქალაქო ავიაციის საერთაშ. ორგანიზაციის (იკაო) მოთხოვნები. პირველი საბჭ. ა. აიგო 1922 მოსკოვში. საქართველოში ა-ის მშენებლობა დაიწყო 1923, პირველი საბაზო ა. თბილისში აშენდა 1932.





აერონავტიკა რუსეთის არმიის მისაბმელი ფრანული აეროსტატი: გამოიყენეს I მსოფლიო ომში (1914—18).

**აერორადიომეტრიული აგეგმვა,** დედამიწის ზედაპირის ბუნებრივი გამა-გამოსხივების ინტენსივობის რეგისტრაცია თვითმფრინავზე დადგმული ხელსაწყოების — აერორადიომეტრისა და აეროგამასპექტრომეტრის საშუალებით. მიზნად ისახავს შესასწავლ ფართობებზე რადიოაქტიური ელემენტების (ურანი, თორიუმი და სხვ.) შემცველობის დადგენას; ა. ა-ით იკვლევენ აგრეთვე გამოსხივების სპექტრულ შედგენილობას, რასაც დიდი მნიშვნელობა აქვს მიწის ზედაპირზე გაშიშვლებული ქანების განსასაზღვრავად რეგიონული გეოლ. რუკების შედგენის დროს.

**აეროსტატი** (*აერო*... და ბერძნ. statos — მდგარი, უძრავი), ჰაერზე მსუბუქი საფრენი აპარატი. ა-ის ამწევ ძალას ქმნის (*არქიმედეს კანონის* შესაბამისად) მის გარსში მოთავსებული ჰაერზე მსუბუქი აირი, მაგ., წყალბადი, ჰელიუმი. ა. არის მართული (*დირიჟაბლი*), არამართული—ქარის მიმართულებით თავისუფლად მფრინავი სფერული გარსი (ნახ.) და მისაბმელი. თავისუფლად მფრინავი ა-ის ჰაერში ასაშვებად საჭიროა შემცირდეს მისი მასა (ჩამოიყაროს ბალასტის ნაწილი), დასაშვებად კი ამწევ ძალას ამცირებენ (სარქვლიდან უშვებენ აირის ნაწილს). არამართულ თავისუფლად მფრინავ ა-ებს განეკუთვნება *სტრატოსტატი*, ბურთპილოტი, რადიოზონდი, მაშველი და მეტეოროლ. რადიოტელემეტრიული ან სხვ. მოწყობილობებით აღჭურვილი ავტომ. ა.; ამ ა-ებს უმთავრესად სპორტ. და კვლევითი მიზნით იყენებენ, ხოლო მისაბმელებს (გადამღობს, სათვალთვალოს, მეტეოროლოგიურსა და სხვ.) — სამოქალაქო თავდაცვაში, საველე დაზვერვაში, საარტ. ცეცხლის კორექტირებისათვის, ატმოსფეროს ზონდირებისათვის და სხვ. ა-ის ისტორია იხ. სტ-ში *აერონავტიკა*.




აეროსტატი. 1200 $მ^3$ მოცულობის სფერული აეროსტატი: 1. რეზინ-ქლენთილი ბამბის ქსოვილის გარსი; 2. გვარლები; 3. სარტყელი, რომელზეც გვარლები მაგრდება; 4. გვარლის რგოლი; 5. ტირიფის წნელებისაგან მოწნული გონდოლა; 6. აირის გამოსაშვები სარქველი; 7. დანამატი—მილყელი აეროსტატის აირით ასავსებად და ფრენის დროს ნამეტის მოსაცილებლად; 8. სარქვლის თოკი; 9. სარტყლის თოკი; 10. საწყვეტი თოკი; 11. საწყვეტი მოწყობილობა.

**აეროსტატიკა** (*აერო*... და *სტატიკა*), *ჰიდროაერომექანიკის* ნაწილი; შეისწავლის აირისებრი გარემოს, კერძოდ, ატმოსფეროს წონასწორობას. ა-ის უმთავრესი ამოცანაა სიმაღლისაგან ატმ. წნევის დამოკიდებულებისა და ჰაერში მოთავსებულ



სოხუმის აეროპორტი. არქიტექტორები ა. საბაშვილი, გ. ელკინი. 1961.

სხეულზე მოქმედი ძალის გამოკვლევა. დიდი გამოყენება აქვს *აერონავტიკაში*.

*ლიტ.* იხ. სტ-თან აეროდინამიკა.

**აეროტაქსისი** (*აერო...* და ბერძნ. taxis— რიგზე დაწყობა, განლაგება), მიკროორგანიზმების, ერთუჯრედიან ან მრავალუჯრედიან ორგანიზმთა მოძრავი უჯრედების (სპორებისა და სხვ.) გადანაცვლება ჟანგბადის წყაროსკენ ან ამ წყაროს საწინააღმდეგო მიმართულებით. ჟანგბადის წყაროსკენ მოძრაობა — დადებითი ა. ახასიათებს *აერობებს*. საწინააღმდეგო მიმართულებით მოძრაობა — უარყოფითი ა. კი — *ანაერობებს*. ა. *ქემოტაქსისის* კერძო შემთხვევაა.

**აეროტენკი,** აეროტანკი (*აერო...* და ინგლ. tank — რეზერვუარი, ავზი). ბეტონის ან რკინაბეტონის დერეფნის მაგვარი ნაგებობა, ჩამდინარე წყლის ბიოლ. გაწმენდისათვის განკუთვნილი რეზერვუარი. პროცესის დასაჩქარებლად ჩამდინარე წყალში უშვებენ შეკუმშულ ჰაერს (ა-ის ფსკერზე დატანებული აერატორების საშუალებით) და აქტიურ ლამს. შეკუმშული ჰაერი ხელს უწყობს აქტიური ლამისა და წყლის შერევას და ნარევს ჟანგბადით ამდიდრებს.

აეროფლოტის ემბლემა.

**აეროტროპიზმი** (*აერო...* და ბერძნ. tropos — მობრუნება, მიმართულება). მცენარის ორგანოების (ფესვი, ღერო) ზრდა ჟანგბადის წყაროს მიმართულებით. ბუნებრივ პირობებში ა. გვხვდება მცენარეებში, რ-ებიც ჟანგბადით ღარიბ ლამიან ნიადაგზე ხარობს (მაგ., მანგროს ხე). იხ. აგრეთვე *ტროპიზმი*.

**აეროფილტრი** (*აერო...* და *ფილტრი*), ჩამდინარე წყლების ბიოლოგიური გაწმენდისათვის განკუთვნილი ნაგებობა. *ბიოფილტრისაგან* განსხვავებით ა-ს უფრო მაღალი (4 *მ*-მდე) მფილტრავი შრე აქვს. ჰაერის მიწოდება ხდება ვენტილატორებით, რაც ზრდის ა-ის გამტარუნარიანობას (დატვირთვა ა-ის 1 $მ^3$ მოცულობაზე ჩამდინარე წყლის 5 $მ^3$-მდე დღეღამეში). იხ. აგრეთვე *ჩამდინარე წყლის გაწმენდა*.

**აეროფიტები** (*აერო...* და ბერძნ. phyton — მცენარე), „ჰაერის" მცენარეები, რ-ებიც ყველა აუცილებელ საკვებ ნივთიერებას ატმოსფეროდან ითვისებენ. ა-ს განეკუთვნება ტენიანი ტროპ. ტყეების ზოგი მცენარე, უმთავრესად *ჯადვარისებრთა* და *ბრომელიასებრთა* ოჯახისა. ცხოვრობენ ხეებზე, მაგრამ საკვებს ჰაერიდან იღებენ (იხ. *ეპიფიტები*). ზოგი ა. ნიადაგზე მიუმაგრებლად არის გართხმული (მაგ., მღიერები — „მღიერი-მანანა" და სხვ.). *მ. სახოკია.*

**აეროფლოტი,** სსრკ სამოქალაქო ავიაციის პირობითი სახელწოდება (1932 წლიდან). აერთიანებს ქვეყნის სამოქალაქო-სატრანსპ. თვითმფრინავებისა და შვეულმფრენების მთელ პარკს, აეროპორტებს, მიწისზედა ტექ. საშუალებებს, რადიო- და მეტეოსადგურებს, სამეცნ., სასწ., სამშენებლო და საპროექტო ორგანიზაციებს, სარემონტო-ტექ. ბაზებსა და ავიასარემონტო ქ-ნებს. სსრკ-ში საჰაერო მიმოსვლის სწორი ორგანიზაციისათვის 1923 შეიქმნა სამი საბჭ. სააქციო საზ-ბა: საჰაერო ფლოტის სრულიად რუსეთის ნებაყოფლობითი საზ-ბა „დობროლიოტი", უკრ. საზ-ბა „უკრვოზდუხპუტი" და ამიერკავკ. საზ-ბა „ზაკავია" 1930 ამ საზ-ბათა გაერთიანებით ჩამოყალიბდა სამოქალაქო საჰაერო ფლოტის საერთოსაკავშ. გაერთიანება. 1932 იგი გარდაიქმნა სამოქალაქო საჰაერო ფლოტის მთავარ სამმართველოდ და ა. ეწოდა. 1964 სამოქალაქო ავიაციის მთავარი სამმართველოს ბაზაზე შეიქმნა სამოქალაქო ავიაციის საერთო-საკავშ. სამინისტრო, რ-შიც შევიდა ცალკეული ტერიტ. სამმართველოები, მათ შორის საქართვ. სამმართველოც. საჰაერო ტრანსპ. ხვედრითი წონა სსრკ-ის ერთიან სატრანსპ. სისტემაში სწრაფად იზრდება განსაკუთრებით მას შემდეგ, რაც ავიახაზებზე რეგულარულად დაიწყეს ფრენა ტუ-104, ტუ-114, ილ-18, ან-10, ტუ-124 და სხვ. ტიპის თვითმფრინავებმა და მი-1, მი-4, მი-6 (უდიდესია მსოფლიოში), კა-15, კა-18 და სხვა კონსტრუქციის შვეულმფრენებმა. თუ 1955 ა-ის თვითმფრინავებმა 2,5 მლნ. მგზავრი გადაიყვანეს, 1971 ამ ციფრმა 78 მლნ. გადააჭარბა, გადაზიდულია 1960 ათ. *ტ* ტვირთი. ა. ემსახურება აგრეთვე სოფ. მეურნეობას (მიწის ავიაქიმ. მეთოდით დამუშავება), სატყეო მეურნეობას (ტყეების დაცვა ხანძრისა და მავნებლებისაგან), თევზჭერასა და მონადირეობას, გეოლ. ძიების საქმეს (ავიადაზვერვა, *აეროფოტოგადაღება* და სხვ.), ჯანმრთელობის დაცვასა და სხვ.; ა. საჰაერო ტრანსპ. ერთ-ერთი უდიდესი ორგანიზაციაა მსოფლიოში. იგი ერთმანეთთან აკავშირებს 4 ათ-მდე დასახლებულ პუნქტს, ემსახურება ავიახაზებს, რ-თა საერთო სიგრძე 778 ათ. *კმ*-ზე მეტია, მ. შ. საერთაშ. ავიახაზებს (70 საერთაშ. ავიახაზი, 1971), რ-ებზედაც ა-ის ემბლემით დაფრინავენ ილ-18, ილ-62, ტუ-124, ტუ-134, ტუ-154, იაკ-40 ტიპის თვითმფრინავები. უახლოეს მომავალში ავიახაზებზე ფრენას დაიწყებს ტუ-144 (სიჩქარე 2500 *კმ/სთ*). ა. დაჯილდოებულია ლენინის ორდენითა (1963) და ოქტომბრის რევოლუციის ორდენით (1973). *გ. კალანდაძე. ე. ლოგინოვი.*

**აეროფოტოგადაღება,** ადგილის ფოტოგადაღება თვითმფრინავზე, ვერტმფრენზე, ხელოვნურ თანამგზავრზე ან რაკეტაზე დადგმული სპეც. აეროფოტოაპარატით. ადგილის სურათებს იღებენ სტერეოფოტოგრაფიულად ანუ გარკვეული მონაკვეთის ორი წერტილიდან, აეროფოტოაპარატის სიბრტყეს შეიძლება მიეცეს ჰორიზონტალური (გეგმური ა., რ-იც ყველაზე მეტადაა გავრცელებული) ან დახრილი (პერსპექტიული ა.) მდგომარეობა. ფოტოგრაფირება ზოგჯერ ცილინდრულ ზედაპირზე ან მბრუნავი ობიექტივით (პანორამული ა.) ხდება. აეროსურათებს ჩვეულებრივ ერთობიექტივიანი აეროფოტოაპარატით იღებენ, მაგრამ ზოგჯერ ერთ სურათზე გადასაღები ფართობის გაზრდის მიზნით მრავალობიექტივიან აეროფოტოაპარატსაც იყენებენ. ფოტოგრაფირების დროს იღებენ ცალკეულ სურათებს გარკვეული მიმართულების (სამარშრუტო ა.), ან ფართობის (ფართობრივი ა.) მიხედვით.

აეროფოტოგადაღება. ნახ. 2. გრძივი გადაფარვის სქემა ფართობის გადაღებისას.

მარშრუტის გაყვანის დროს ერთ სურათზე გადაღებული ადგილის მონაკვეთი მეორე სურათზეც უნდა აღიბეჭდოს (ნახ. 1). ორ მომიჯნავე სურათზე გადაღებული ფართობის შეფარდებას ცალკეულ სურათზე აღბეჭდილ ფართობთან გრძივი გადაფარვა ეწოდება (გამოიხატება პროცენტებით და ჩვეულებრივ 60%-ს შეადგენს). მნიშვნელოვნად ფართო უბნების ფოტოგრაფირების დროს იღებენ პარალელური მარშრუტების სერიებს (ნახ. 2), ეს მარშრუტები ერთმანეთს განივად (ჩვეულებრივ 30%-ით) გადაფარავენ. ა-ის დროს წინასწარაა განსაზღვრული ფრენის სიმაღლე გადასაღები ადგილის მიმართ, აეროფოტოაპარატის კამერის ფოკუსის მანძილი, სეზონი, დრო და მარშრუტთა გაყვანის თანამიმდევრობა. მოძრავი საყრდენის გამო პროექციის ცენტრსა და აეროფოტოსურათის სიბრტყეს გადაღების ყოველ მომენტში ნებისმიერი მდებარეობა აქვს. სიდიდეებს, რ-ებიც კოორდინატთა მიღებული სისტემის მიმართ სურათის სივრცობრივ მდებარეობას განსაზღვრავენ, სურათის გარე ორიენტირების ელემენტები ეწოდება. მე-3 ნახაზზე ესენია: პროექციის დაპროექტების ცენტრის სამი ხაზოვანი კოორდინატი $X_S$, $Y_S$, $Z_S$ და სამი კუთხე, რ-ებიც განსაზღვრავენ სურათის შემობრუნებას კოორდინატთა სამი ღერძის გარშემო. გადაღებული წერტილების სივრცობრივი კოორდინატების განსასაზღვრავად, პირველ ყოვლისა, საჭიროა სურათზე გარე ორიენტირების ელემენტების პოვნა; ეს კი დაკავშირებულია სურათზე კარგად გამოსახული, გეოდეზიურად განსაზღვრული ზოგიერთი წერტილის კოორდინატების პოვნასთან. ა-ის დროს გარე ორიენტირების ელემენტების დასადგენად იყენებენ სტატოსკოპს (უჩვენებს ფრენის სიმაღლის ცვალებადობას ჰაერის წნევის ცვალებადობის შესაბამისად), რადიოალტიმეტრს (განსაზღვრავს ფოტოგადაღების სიმაღლეს ადგილის მიმართ), რადიოგეოდეზიურ სადგურებს, რ-ებიც გეოდეზიურად განსაზღვრული კოორდინატების საფუძველზე გვაძლევს თვითმფრინავიდან ამ სადგურებამდე მანძილის გაანგარიშების შესაძლებლობას. ამ მონაცემების მიხედვით გამოითვლიან პროექციის ცენტრის საგეგმო კოორდინატებს, ხოლო სურათის დახრის კუთხეებს განსაზღვრავენ გიროვერტიკალის მეშვეობით. მათი განსაზღვრა შეიძლება იმ სურათების დამუშავებითაც, რ-ებზეც აღბეჭდილია ვარსკვლავიანი ცა, მზის მდებარეობა ან ჰორიზონტის ხაზი. აეროსურათების ხარისხისა და სიზუსტის ასამაღლებლად იყენებენ მაღალი მკაფიობის და მცირე დისტორსიის მქონე აეროფოტოობიექტივებსა და აეროფირს, რ-საც მინ. დეფორმაცია ახასიათებს, ხედვის არეში განათებულობის დაქვეითება რაც შეიძლება მცირე უნდა იყოს, საკეტმა უნდა უზრუნველყოს უმცირესი დაყოვნება (1 : 1000 *წმ*.) ბუნდოვნების შესამცირებლად აეროფირი ფოტოგრაფირების მომენტში სიბრტყეში ზუსტად უნდა გასწორდეს.

აეროფოტოგადაღება. ნახ. 3. სურათის გარე ორიენტირების ელემენტები.

ნახ. 1. გრძივი გადაფარვის სქემა სამარშრუტო გადაღებისას.

ა-თვის ხმარობენ შავ-თეთრ პანქრომატულ, შავ-თეთრ ინფრაქრომატულ, ფერად და სპექტროზონალურ ფირებს.

**აეროფოტოგრამმეტრია,** იხ. *ფოტოგრამმეტრია.*

**აეროფოტოდაზვერვა,** საჰაერო დაზვერვის ერთ-ერთი ძირითადი ხერხი. თვითმფრინავიდან ან სხვა საფრენი აპარატიდან მოწინააღმდეგის ჯარების განლაგებისა და სამხ. ობიექტების დაზვერვა ფოტოგადაღებით მათი კოორდინატების დასადგენად და დასაზუსტებლად. ღამით ა-ისას გადასაღებ ობიექტებს ანათებენ ფოტოგრაფიული ბომბებით, ფოტორაკეტებით ან სპეც. ელექტროდანადგარებით.

**აეროჰიდროდინამიკური ინსტიტუტი,** ნ. ჟუკოვსკის სახ. ცენტრალური აეროდინამიკური ინ-ტი (ცაგი), ამუშავებს აერო- და ჰიდროდინ. საკითხებს ტექ. სხვადასხვა დარგში მათი პრაქტ. გამოყენების მიზნით. დაარსდა 1918 წ. 1 დეკ.; პირველი ხელმძღვანელი იყო ნ *ჟუკოვსკი,* 1921—42 — ს. *ჩაპლიგინი.* 1930—32 ინ-ტის სამეცნ. განყ-ების ბაზაზე შეიქმნა დამოუკიდებელი სამეცნ.-კვლ. ინ-ტები: საავიაციო მასალების საკავშ. ინ-ტი, საავიაციო ძრავათმშენებლობის ცენტრ. ინ-ტი, ჰიდრომანქანათმშენებლობის საკავშ. ინ-ტი,



1



2



3



4

სტ. *ავტოპორტრეტი. (I).* **1.** დ. კაკაბაძე. 1913; **2.** ლ. გუდიაშვილი. 1918; **3.** დ. გურამიშვილი. 1924; **4.** შ. ქიქოძე. 1921. ყველა—საქართველოს ხელოვნების მუზეუმი. თბილისი.




**სტ.** *ავტოპორტრეტი. (II).* **1.** ს. ბოტიჩელი. „მოგვთა თაყვანისცემა". სურათის ფრაგმენტი მხატვრის ავტოპორტრეტით. დაახლ. 1476–77. უფიცის გალერეა. ფლორენცია; **2.** ა. დიურერი. 1498. პრადო. მადრიდი; **3.** ტიციანი. 1550-იანი წწ. ბერლინ-დალემის სურათების გალერეა; **4.** ნ. პუსენი. 1649. ბერლინის სურათების გალერეა; **5.** რემბრანდტი. 1658. ფრიკის კოლექცია. ნიუ-იორკი; **6.** ჯ. რეინოლდსი. 1753-54. პორტრეტების ეროვნული გალერეა. ლონდონი; **7.** ო. კიპრენსკი. დაახლ. 1809. ტრეტიაკოვის გალერეა. მოსკოვი; **8.** ი. კრამსკოი. 1867. ტრეტიაკოვის გალერეა. მოსკოვი; **9.** ვ. ვან გოგი. 1890. ლუვრი. პარიზი; **10.** გ. რიაჟსკი. 1928. რუსული მუზეუმი. ლენინგრადი.

ქარენერგეტ. ცენტრ. ინ-ტი. 1930 ინ-ტს გამოეყო საკონსტრუქტორო ბიურო, რ-საც ხელმძღვანელობდა ა. *ტუპოლევი*. 1935—39 ინ-ტში აშენდა ახალი ექსპერ. ბაზა, შეიქმნა უნიკალური დანადგარები — ნატურული სამოდელო და ზებგერითი აეროდინ. მილები, შტოპორის შესასწავლი მილი, სიმტკიცისა და დინამიკის საკვლევი სტენდები. ინ-ტს აქვს სპეციალიზებული ლაბორატორიები (აეროდინამიკის, ჰიდროდინ., აკუსტიკური, შვეულმფრენების, ხელსაწყოების, სამრეწვ. აეროდინ.), სიმტკიცის ლაბორ. კომპლექსი, საცდელი წარმოება, სამეცნ. ინფორმაციის ბიურო, გამომცემლობა, ნ. ჟუკოვსკის სამეცნ.-მემორიალური მუზეუმი და სხვ.; ინ-ტის მთავარი სამეცნ. პრობლემებია თვითმფრინავებისა და სხვა საფრენი აპარატების აეროდინ., დინამიკისა და სიმტკიცის საკითხების შესწავლა. ინ-ტის ბეჭდური ორგანოებია: „Труды“ (1925-იდან), „Технические заметки“ (1932-იდან), „Технические отчеты“ (1941-იდან) და სხვ., გამოსცემს აგრეთვე თემატურ კრებულებს, მონოგრაფიებსა და საინფორმაციო მასალას. ინ-ტთან არის ასპირანტურა. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის (1926), წითელი დროშის (1933) და ლენინის (1945) ორდენებით.

**აეტა,** ა ტ ა, ი ნ ა გ ტ ა და სხვ. (საერთო საკ. სახელწ. არა აქვთ), ფილიპინის კ-ების მკვიდრნი. უმთავრესად ცხოვრობენ კ. ლუსონის მთიან რ-ნებში, მცირე ჯგუფები — კ. ნეგროსზე, პანაისა და მინდანაოზე. ტანდაბალი (140—150 *სმ*), ნეგროიდული ტიპის ტომები. რაოდ. 50 ათ. კაცი (1967, შეფასება) ლაპარაკობენ მალაიურ-პოლინეზიურ ენათა ოჯახის ინდონეზ ჯგუფის სხვადასხვა დიალექტზე. მათი რელიგ. წარმოდგენები პირველყოფილი ანიმიზმის დონეზეა. მისდევენ ნადირობასა და შემგროვებლობას, ნაწილობრივ მიწათმოქმედებას.

**აეციუსი** ფლავიუს (Aetius Flavius) (დაახლ. 390 — 21. IX. 454), დას. რომის იმპერიის მხედართმთავარი, პოლიტ. მოღვაწე და დიპლომატი. მცირეწლოვან იმპ. ვალენტინიანე III-ის მეურვე. სიყმაწვილეში მძევლად ჰყავდა ვესტგუთების მეფეს *ალარიხ I-ს* და ამიტომ კარგად იცნობდა ბარბაროსთა ზნე-ჩვეულებებს. ა-მა შეძლო გალიაში დასახლებული გერმ. ტომების დამორჩილება და მათი წარმატებით გამოყენება დას. რომის იმპერიის ინტერესებისათვის. სარდლობდა რომაელთა და მათ მოკავშირეთა (ვესტგუთების, ფრანკების, ბურგუნდების) ლაშქარს *ატილას* წინააღმდეგ ბრძოლაში. 451 კატალაუნის მინდვრებზე (ახლანდ. მარნის შალონი) ა-მა მსოფლიო-ისტორიული მნიშვნელობის გამარჯვება მოიპოვა (იხ. *კატალაუნის ბრძოლა*). მისი გავლენის ზრდით შეშინებულმა იმპერატორმა ვალენტინიანე III-მ ა. საკუთარი ხელით მოკლა.

**ავა** (ბირმ. ი ნ ვ ა), ისტ. ქალაქი ზემო ბირმაში, მანდალაის მახლობლად, ამჟამად უმნიშვნელო დასახლებული პუნქტი. 1364 დააარსა მთავარმა ტადომინბიამ. ა-ის გარშემო შეიქმნა იმავე სახელწოდების სამთავრო, რ-მაც დაიმორჩილა ზემო ბირმის დიდი ნაწილი. XVI ს. შუა წლებამდე ბირმის სახელმწიფოებს შორის უძლიერესი იყო. 1527 ა. დაარბიეს შანებმა, 1555 დაიპყრო ტაუნგუს სახელმწიფომ. 1600—28, 1635—1752 იყო ტაუნგუს, ხოლო 1765—83, 1823—37 — კონბაუნების სახელმწიფოს დედაქალაქი. XVII ს. ევრ. მოგზაურები ბირმას ა-ის სახელმწიფოს უწოდებდნენ და ეს სახელწ. მას XIX ს. დასასრულამდე შემორჩა.

**ავაგ ათაბაგი,** იხ. *მხარგრძელი*.

**ავადმყოფის იზოლაცია,** გადამდები სნეულებით დაავადებულის ან დაავადებაზე ეჭვმიტანილი პირის განცალკევება ინფექციის გავრცელების ასაცილებლად. არსებობს ა. ი-ის ორი ფორმა: ჰოსპიტალიზაცია ანუ საავადმყოფოში მოთავსება და იზოლაცია ბინაზე. შავი ჭირით, ყვავილით, ქოლერით, მუცლის ტიფით, პარატიფით, დიზენტერიით, პარტახტიანი ტიფით, ეპიდემიური ჰეპატიტით, დიფთერიით, პოლიომიელიტით დაავადებულთათვის აუცილებელია ჰოსპიტალიზაცია. სხვა ინფექციურ დაავადებათა (წითელა, ყივანახველა, ქუნთრუშა, ყბაყურა, გრიპი და სხვ.) დროს შეიძლება ა. ი. ბინაზე, თუკი არსებობს ამის პირობები, კვალიფიციური სამედ. დახმარებით უზრუნველყოფის საშუალება და სხვ.; ავადმყოფის ჰოსპიტალიზაციის შემთხვევაში ტარდება ბინის საბოლოო დეზინფექცია, ხოლო ბინაზე ა. ი-ის დროს — მიმდინარე დეზინფექცია და სხვა აუცილებელი ეპიდსაწინააღმდეგო ღონისძიებები.

*ლ. საყვარელიძე.*

**ავადმყოფობა,** ორგანიზმის ცხოველმოქმედების დარღვევა გარეგანი ან შინაგანი განსაკუთრებული გამაღიზიანებლის გავლენით. ა-ის გამომწვევი გარეგანი გამაღიზიანებელი შეიძლება იყოს მექან., ფიზ., ქიმ., კვებითი, ბიოლ., კლიმ., სოციალური და სხვ.; ა-ის ხელშემწყობი შინაგანი ფაქტორებია *ადამიანის კონსტიტუცია*, მემკვიდრეობითობა და ა. შ. (იხ. სტ. *ეტიოლოგია*). ა-ის წარმომშობი რამდენიმე ფაქტორიდან ერთ-ერთი მთავარია (მაგ., ტუბერკულოზისათვის ტუბერკულოზის მიკობაქტერია), დანარჩენი კი (საყოფაცხოვრებო და პროფესიული პირობები, კვება, ადამიანის კონსტიტუცია და სხვ.) ორგანიზმს ა-დმი განაწყობს. დამსნეულებელი აგენტის მოქმედებას ორგანიზმი უპასუხებს როგორც ერთიანი ბიოლოგიური სისტემა. ამიტომ, სადაც არ უნდა იყოს ლოკალიზებული ა-ის მთავარი კერა, გარკვეული დამახასიათებელი ცვლილებები გამოხატულია მთელ ორგანიზმში. ა-ის განვითარებასა და მიმდინარეობაში განირჩევა შემდეგი პერიოდები: ფარული ანუ ლატენტური (ინფექციურ სნეულებებში მას ი ნ კ უ ბ ა ც ი უ რ ი ეწოდება), პროდრომული, ა-ის სრული განვითარების პერიოდი და დასასრული. ფ ა რ უ ლ ი პერიოდი გრძელდება ორგანიზმზე დამსნეულებელი ფაქტორის მოქმედების დაწყებიდან ა-ის პირველი ნიშნების გამოვლენამდე. მისი ხანგრძლივობა რამდენიმე წამიდან (მაგ., ციანშენაერთებით მოწამვლა) რამდენიმე წლამდე (მაგ., კეთრი) მერყეობს. პ რ ო დ რ ო მ უ ლ პერიოდში ვლინდება ა-ის პირველი ნიშნები (უგუნებობა, თავის ტკივილი და სხვ.). ა-ის ს რ უ ლ ი გ ა ნ ვ ი თ ა რ ე ბ ი ს პერიოდში ყალიბდება ა-ის სრული სურათი, უკვე მკაფიოდაა გამოხატული ა-ის დამახასიათებელი ყველა ნიშანი. ეს პერიოდიც შეიძლება რამდენიმე წუთიდან ან საათიდან (ძლიერმოქმედი შხამით მოწამვლა, ელვისებური ინფექცია და სხვ.) რამდენიმე ათეულ წლამდე (კეთრი, დიაბეტი, ტუბერკულოზი და სხვ.) გაგრძელდეს. ა-ის დ ა ს ა ს რ უ ლ ი შეიძლება იყოს ავადმყოფის სრული გამოჯანმრთელება, არასრული გამოჯანმრთელება, ქრონ. დასნეულება ან სიკვდილი. თითოეულ ა-ს მისთვის ჩვეული კლინიკურ-ანატ. მოვლენები, მათი გარკვეული სიძლიერე, მიმდინარეობის ხანგრძლივობა და სხვა თავისებურება ახასიათებს. თუ კლინიკურ-ანატ. ნიშნები ჩვეულებრივი სისრულით არ არის გამოხატული (აბორტულ-ამბულატორიული ფორმა), ა-ის გამოცნობა ძნელდება. ა. შეიძლება გართულდეს (ფილტვების ანთების გართულება პლევრიტით და სხვ.), ზოგჯერ — განმეორდეს (*რეციდივი* მუცლის ტიფისა, წითელი ქარასა და სხვ.). ხანდახან ადამიანს ერთდროულად რამდენიმე ა. აქვს. სიმძიმისა და წარმოშობის მექანიზმის მიხედვით განასხვავებენ მთავარ, გართულებულ და თანამგზავრ ა-ს.

ზოგიერთი ა. ჩნდება გარემოს ამა თუ იმ პირობებში, არსებობს დროის გარკვეულ მონაკვეთში და შემდეგ ქრება. მაგ., XVIII ს. ინგლისში გაჩნდა პროფ. დაავადება — სათესლე პარკის კიბო (ე. წ. საკვამურისმწმენდელთა კიბო). როდესაც მიაკვლიეს მის გამომწვევ ერთ-ერთ გარეგან ფაქტორს, კერძოდ ჭვარტლს, და აიცდინეს ამ ფაქტორის მოქმედება, ეს ა. გაქრა; ჩვენი საუკუნის II მეოთხედში გაჩნდა ახალი ა. — სხივური დაავადება. ა. დინამ. მოვლენაა, დროთა განმავლობაში მისი ხასიათი იცვლება. მაგ., XV—XVI სს. მიჯნაზე ევროპაში ათაშანგი მწვავედ, სწრაფად და მეტად მძიმედ მიმდინარეობდა, ჩვენს დროში კი ათაშანგი უმეტესად ქრონ. დაავადებაა. ა-ის კლასიფიკაცია სხვადასხვა პრინციპს ემყარება: დამსნეულებელი მიზეზის მიხედვით განარჩევენ ინფექციურ და არაინფექციურ ა-ს, ხანგრძლივობის მიხედვით — მწვავესა და ქრონიკულს, მკურნალობის წესის მიხედვით — თერაპიულსა და ქირურგიულს, ასაკობრივი და სქესობრივი ნიშნების მიხედვით — ბავშვთა, ხანშესულთა, მოხუცებულთა და ქალთა ა-ს და სხვ. გავრცელებულია ე. წ. ორგანოპათოლ. კლასიფიკაცია იმის მიხედვით, თუ რომელ ორგანოში ან ორგანოთა სისტემაშია ძირითადი ავადმყოფური ცვლილებები: მაგ., კანის, გულ-სისხლძარღვთა სისტემის, ნერვული სისტემის დაავადებანი და სხვ.; ა-ის წინააღმდეგ მედიცინა პროფილაქტ. და მკურნალობის გზით იბრძვის.

*ლიტ.*: ჟ ღ ე ნ ტ ი ვ., ავადმყოფობა, მისი მიზეზები, დასნეულებისა და გაჯანმრთელების ბიოლოგიური მექანიზმები, თბ. 1964; Д а в ы д о в с к и й И. В., Проблемы причинности в медицине (Этиология), М., 1962; С т р у к о в А. И., Патологическая анатомия, М., 1967.

*ვ. ჟღენტი*

**ავადმყოფობის ისტორია,** სამედიცინო დოკუმენტი, რ-შიც ასახულია ავადმყოფის გამოკვლევისა და მკურნალობის ყველა ეტაპი მისი საავადმყოფოში შესვლიდან გაწერამდე. ავსებს მკურნალი ექიმი. ა. ი-ის საერთო ფორმას ადგენს სსრკ-ის ჯანდაცვის სამინისტრო და იგი სავალდებულოა ყველა სამკურნალო დაწესებულებისათვის.

**ავადმყოფობის ფურცელი,** იგივეა, რაც *შრომისუუნარობის ფურცელი*.

**ავადობა,** სტატისტიკური მონაცემები მოსახლეობაში დაავადებათა გავრცელების შესახებ; მოსახლეობის ჯანმრთელობის დონის ერთ-ერთი ძირითადი მაჩვენებელი. ასახავს გარკვეულ ტერიტორიაზე (ქალაქი, ოლქი, ქვეყანა) მცხოვრებთა შორის კალენდარული წლის განმავლობაში აღნუსხულ დაავადებათა რიცხვსა (ყოველ 100, 1000 ან 10 ათ. მოსახლეზე) და ხასიათს. ა-ის შესწავლის სააღრიცხვო ერთეულია ავადმყოფობის გამო მოქალაქეთა სამედ. დაწესებულებაში პირველადი მიმართვის რაოდენობა. ა-ის დასადგენად აუცილებელია დაავადებათა სრულყოფილი ნომენკლატურა და დაავადების სიხშირის მაქს. გამოვლენა. ა-ის შედარებით სრული აღრიცხვა შესაძლებელია ჯანდაცვის სახელმწ. სისტემის პირობებში. არსებობს ა-ის შესწავლის სამი წყარო: 1. სამედ. დახმარებისათვის ამბულატორიაში მიმართვისა და ექიმის შინ გამოძახების აღრიცხვა, რაც ყოველგვარი დაავადების შემთხვევათა დადგენის საშუალებას იძლევა; 2. ექიმთა ბრიგადის მიერ მოსახლეობის ცალკეული ჯგუფების კარდაკარ შემოწმება და გამოკვლევა, რაც ქრონ. დაავადებათა მაქს. გამოვლენის ყველაზე საიმედო გზაა; 3. მოსახლეობის სიკვდილიანობის მონაცემთა აღრიცხვა. ამ მონაცემების საფუძველზე ძნელია დადგინდეს მოსახლეობის ა-ის ინტენსივობა

ცალკეული ნოზოლოგიური ერთეულების მიხედვით, ამიტომ ამ გზას იშვიათად მიმართავენ. ყველაზე საიმედოა ა-ის შესწავლის პირველი გზა. ამიტომ სსრკ-ში 1954-იდან მოსახლ. ა-ის ყოველწლიური სავალდებულო შესწავლა ამ გზით ხდება. ა-ის სტატისტ. მონაცემებს ითვალისწინებენ სამეცნ.-კვლ. მუშაობაში, სამედ. ქსლის დაგეგმარებისა და კადრების განაწილების დროს. *ლ. საყვარელიძე.*


ავაზა Acinonyx jubatus.

**ავადჰარა,** ა უ ა დ ჰ ა რ ა, ქედი მდ. ავადჰარის მარცხ. ნაპირის გასწვრივ, კავკასიონის მთავარი წყალგამყოფის სამხრ. განშტოება. სიმაღლე 2000—2600 *მ.* აგებულია ლიასური თიხა-ფიქლებით. ქედის ფერდობები შემოსილია ნაძვნარ-სოჭნარ-წიფლნარით, ზემოთ სუბალპ. ლიხი და მდელოებია.

**ავადჰარა,** ა უ ა დ ჰ ა რ ა, მდინარე აფხ. ასსრ-ში, მდ. ლაშიფსის მარჯვ. შენაკადი. სიგრძე 11 *კმ,* აუზის ფართ. 38 *კმ*². სათავე აქვს აჯარის მთის სამხრ. კალთაზე (კავკასიონის მთავარი ქედი). ა-ის ჭალაში უმეტესად მურყნარია.

**ავადჰარა,** ა უ ა დ ჰ ა რ ა, კლიმ.-ბალნეოლ. კურორტი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში, ავადჰარის ქედის სამხრ.-დას. კალთაზე, მდ. ავადჰარის ხეობაში. ზ. დ. 1600 *მ,* გუდაუთიდან 75 *კმ.* გარშემორტყმულია ნაძვის, სოჭისა და წიფლის ტყით დაფარული მთებით. იცის გრილი ზაფხული და ზომიერად ცივი ზამთარი. დასახლება სეზონურია. კინოდანადგარი, კავშირგაბმ. განყ-ბა, მინერ. წყაროები (იხ. *„ავადჰარა“*).

**„ავადჰარა“,** სამკურნ. მინერ. წყალი აფხ. ასსრ-ში (მდ. ავადჰარის ხეობა). ქ. გაგრიდან 90 *კმ,* ზ. დ. 1650 *მ,* „ა-ის“ წყაროები მცირე დებიტიანია (0,02—0,05 *ლ/წმ*) და დაბალი ტემპ-რა აქვს (7—9°C). შეიცავს ნახშირმჟავა აირს (1,8 *გ/ლ*-მდე); განეკუთვნება ჰიდროკარბონატულ ნატრიუმ-კალციუმიან წყლებს. მინერალიზაცია — 2,4 *გ/ლ*. ბურღვის შედეგად ღრმა ჰორიზონტებიდან ამოყვანილია დიდი რაოდენობის მაღალმინერალიზებული (17,7 *გ/ლ*) სოდიანი წყალი. „ა-ის“ ტიპის წყლის ჯამური დებიტია 7 *ლ/წმ* (600 000 *ლ/დღ.-ღ.*). ამოდის ლიასური ასაკის ფიქლებში ტექტონ. ნაპრალებიდან, ერევა ვულკ. კერებიდან ამომავალ ნახშირმჟავა აირს და აგრესიული ხდება. ასეთ წყალსა და ქანებს შორის მიმდინარე რთული ფიზ.-ქიმ. პროცესების შედეგად წყალი მდიდრდება სოდითა და სხვა ნივთიერებებით. „ა.“ იხმარება კუჭ-ნაწლავის, ღვიძლის, შარდსადენი გზების, ნივთიერებათა ცვლისა და გულსისხლძარღვთა სისტემის დაავადებათა სამკურნალოდ. *ნ. ცერცვაძე.*


ლ. შ. ავალიანი.

**ავაზა,** გ ე პ ა რ დ ი (Acinonyx jubatus), მტაცებელი ცხოველი *კატისებრთა* ოჯახისა. გავრცელებულია აფრ., ინდ., წინა და შუა აზიის ტრამალებსა და უდაბნოებში. სსრკ-ში გვხვდება თურქმენეთში. მისი სხეულის სიგრძე 150 *სმ* აღწევს, სიმაღლე — 100 *სმ,* აქვს შავხალებიანი მოყვითალო ბეწვი. ა-ის მაკეობა 95 დღემდე გრძელდება. ყრის 2—4 ლეკვს. იკვებება ძირითადად ანტილოპებით, ხეზე ასვლა არ შეუძლია, დარბის სწრაფად (მაქს. სისწრაფე 110 *კმ* საათში). ა-ს ბევრ ქვეყანაში ათვინიერებენ და ანტილოპებზე სანადიროდ გეშავენ. ავაზებით ნადირობდნენ შუა საუკუნეების საქართველოშიც.


ლ. ი. ავალიანი.

**ავაზაშვილი** დავით ზაქარიას ძე [დ. 3(16). IX. 1911, ყვარელი], ქართველი საბჭ. მათემატიკოსი, ფიზ.-მათ. მეცნიერებათა დოქტორი (1958), პროფესორი (1959), საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1967). დაამთავრა თსუ (1937). 1956-იდან ვ. ი. ლენინის სახ. საქ. პოლიტექ. ინ-ტის უმაღლესი მათ. კათედრის გამგეა. იკვლევს დიფრაქციის მათ. თეორიის სასაზღვრო ამოცანებს, დრეკადობის თეორიისა და სხვ. საკითხებს.

**ავაზ ოთარ-ოღლუ** (15. VIII. 1884, ქ. ხივა, — 1919, იქვე), უზბეკი პოეტი, განმანათლებელი. 18 წლისა მთელს ხვარაზმში სახელგანთქმული მგოსანი გახდა. მისი ლექსები — რობაიები, ღაზალები, მუხამასები და სხვ. — აღსავსეა მძაფრი სოც. პროტესტით („ხალხი“, „მუსლიმანური სამღვდელოების მესვეურებს“, „ჩინოვნიკებს“). ზოგჯერ ეს პროტესტი რევ. ბრძოლის აპოლოგიამდე აღწევს („თავისუფლება“). დივანი „ნეტარება კეთილდღეობისა“ (1700 ღაზალი) სიყვარულის თემას ეძღვნება. ა-ს ნატიფი ლირიკა კლასიკ. უზბ. პოეზიის ტრადიციებზეა აღმოცენებული. ა-ს თხზულებათა მამხილებელმა სულისკვეთებამ პოეტს ხივის მმართველთა რისხვა დაატეხა. იგი მეჯნუნად (შეშლილად) გამოაცხადეს და ბორკილი დაადეს. გარდაიცვალა სიღატაკეში.

**ავალი** (ფრანგ. aval), ბურჟუაზიულ სამოქალაქო სამართალში სათამასუქო თავდებობა. თამასუქზე გაკეთებული მინაწერით ან თამასუქის დამატებითი ფურცლის (ე. წ. ალონჟი) გაცემით თავდები ვალდებულებას კისრულობს მთლიანად ან ნაწილობრივ განაღდოს თამასუქი მისი გამცემის, აგრეთვე აქცეპტანტისა (იხ. *თამასუქი*) და ინდოსანტის (იხ. *ინდოსამენტი*) მაგივრად. თუ თავდებმა თამასუქი განაღდა, იგი თამასუქის ხელთმქონის უფლებებს იძენს და შეუძლია მოთხოვნა წარუდგინოს იმას, ვისაც თავდებად დაუდგა. საბჭ. კავშირში ა-ს, ისე როგორც თამასუქს, მხოლოდ საგარეო ვაჭრობის ოპერაციებში იყენებენ.

**ავალიანი** ლადო (ვლადიმერ) შალვას ძე (დ. 15. V. 1913, ზესტაფონი), ქართველი საბჭ. მწერალი. სკკპ წევრი 1945-იდან. 1940 დაამთავრა თბილ. სამხატვრო აკადემია. პირველი მოთხრობა („დადამ ხვიბლან“) გამოაქვეყნა 1935, ნოველათა პირველი კრებული „ლაჰილ პირველი“ — 1940. 1947—1967 გამოიცა მისი ნოველების ხუთი კრებული. მწერლის თხზულებათა თემატიკა ეხება ძველი და ახალი სვანეთის ყოფას („მუხის ჭია“, „ლაჰილ პირველი“, „დალის დალალები“), სამამულო ომის დღეებს („დედის იმედი“, „სიდუ“), ქართ. მწერლობისა და ხელოვნების მოღვაწეთა ცხოვრებას („ყარიბი მგოსანი“, „სულოაგას ქუდი“) და სხვ. ა-ის უმნიშვნელოვანესი ნაწარმოებია „ახალი ჰორიზონტი“ (1952—1969), პირველი ქართული რომანი, რ-შიც ასახულია მაღაროელთა ცხოვრება. ა-ის ნოველები და რომანი თარგმნილია რუსულად, რამდენიმე ნოველა — ჩეხურად, ხოლო „სულოაგას ქუდი“ — ინგლისურად.

*თხზ.*: ახალი ჰორიზონტი. რომანი 3 ტომად, თბ., 1971.

**ავალიანი** ლავრენტი ივანეს ძე (6. X. 1923, სოფ. გუმათი, ახლანდ. წყალტუბოს რ-ნი, — 1943), საბჭოთა კავშირის გმირი (მიენიჭა სიკვდილის შემდეგ, 1. XI. 1943), მეავტომატე. დაიბადა გლეხის ოჯახში. საშ. სკოლის დამთავრების შემდეგ გაიწვიეს წითელ არმიაში. მდ. დნეპრის ქვემოწელთან ბრძოლების დროს (1943) ა. შეიჭრა მტრის სანგარში და 30 ჰიტლერელი გამოასალმა სიცოცხლეს. მომდევნო ბრძოლებში მტრის 18 ჯარისკაცი და ოფიცერი მოსპო. ქ. მელიტოპოლთან ბრძოლაში (ამ დროს ოცეულს მეთაურობდა) ხელყუმბარით ტანკს ქვეშ შევარდა. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 2 სხვა ორდენითა და მედლებით.

**ავალიანი** სიმონ ლუკას ძე (27. III. 1881, ქუთაისი, — 12. VIII. 1922, თბილისი), ქართველი ისტორიკოსი. 1904 დაამთავრა ოდესის უნ-ტის ისტ.-ფილოლ. ფაკ-ტი. 1909 იყო ამავე უნ-ტის პრივატ-დოცენტი, მაგრამ მალე დაითხოვეს, როგორც პოლიტიკურად არასაიმედო. 1909—16 მასწავლებლობდა ოდესის კერძო სასწავლებლებში და თანამშრომლობდა სხვადასხვა გამომცემლობებში. 1916—18 იყო პეტროგრ. უნ-ტის პრივატ-დოცენტი, 1919-იდან თსუ-ს პროფესორი, 1919—20 — ფინანსთა მინისტრის ამხანაგი საქართვ. მენშევიკურ მთავრობაში. საქართველოში საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ მუშაობდა საგარეო ვაჭრობის კომისარიატში. 1921—22 იყო თბილ. პოლიტექ. ინ-ტის დირექტორი. დაწერილი აქვს 50-მდე შრომა ამიერკავკ. სოც.-ეკონ. ისტორიის საკითხებზე. ქართ. ისტორიოგრაფიაში ერთ-ერთმა პირველმა შეისწავლა მეცნიერულად 1861 საგლეხო რეფორმის ისტორია ამიერკავკასიაში. ა-ის გამოკვლევებს დღესაც არ დაუკარგავს მეცნ. ღირებულება. ა-მა თსუ-ში პირველმა წაიკითხა ლექციების კურსი: კოოპერაციის, დას. ევროპის ეკონ. ისტორიის, საქართვ. და დას. ევროპაში მიწათმფლობელობის, საქართველოში აგრ. რეფორმის, XIX—XX სს. საქართვ. ეკონ. ისტორიის, საქ. სამთამადნო მრეწვ. და სხვა საკითხებზე.

*თხზ.*: Крестьянская реформа в Закавказье, СПб., 1911; Крестьянский вопрос в Закавказье, т. 1—3, Од., 1912—14; т. 4, Тфл., 1920; т. 5 (ხელნაწერი); Очерки по крестьянскому вопросу в Закавказье, Од., 1913. *ე. ორჯონიკიძე. უ. სიდამონიძე.*

**ავალიშვილები,** ფეოდ. საგვარეულო საქართველოში. დაწინაურდა XV—XVI სს. ძველი თორის მხარეში (ახლანდ. ბორჯომის ხეობა). აქ ჩამოყალიბდა ა-ის სათავადო (საავალიშვილო), რ-ის ცენტრი სოფ. სადგერი იყო. საავალიშვილო 1535—45 იმერეთის სამეფოში შედიოდა, 1545-იდან — სამცხე-საათაბაგოში. XVI ს. 70—80-იან წწ-ში ოსმალებმა დაიპყრეს. XVII ს-ში ა-ის ერთი ნაწილი შიდა ქართლში, კახეთსა და იმერეთში გადასახლდა, საკუთარ მიწა-წყალზე დარჩენილნი გამაჰმადიანდნენ და ბეგების წოდება მიიღეს. ქართლში გადასული ა. ტაშისკარში, სურამში, არადეთში, ბრეთსა და აბისში დამკვიდრდნენ; კახეთში გადასულები— კაკაბეთში, კალაურში, თელავსა და ჩუმლაყში. იმერეთის ა. დაკნინდნენ და აზნაურებად იქცნენ. ქართლ-კახეთის ა. იყვნენ ეპისკოპოსები, ეკავათ მოურავთა, ეშიკაღაბაშთა, მეითართა და სხვ. თანამდებობები. *მ. ქიქოძე.*

**ავალიშვილი** ბიძინა გიორგის ძე (დ. 30. VIII. 1922, თბილისი), ქართველი საბჭ. მოქანდაკე. საქ. სსრ დამს. მხატვარი (1962). სკკპ წევრი 1963-იდან. დაამთავრა თბილისის სამხატვრო აკადემია (1947, ი. ნიკოლაძის კლასი). ქართველ მოქანდაკეთაგან პირველმა გამოიყენა მასალად ხე. მის შემოქმედებაში დიდი ადგილი უჭირავს ქართ. კულტ. მოღვაწეთა პორტრეტებს. ნამუშევრები: ვაჟა-ფშაველას (ქვა, 1948, დუშეთი), მ. გელოვანის (მარმარილო, 1963, თიანეთი), ვ. ბარნოვის (მარმარილო, 1967, კოდა) ძეგლები; ა. ყაზბეგის (ხე, 1947), გ. ტაბიძის (ბრინჯაო, მთაწმინდის პანთეონი, 1968), ვაჟა-ფშაველას (ხე, 1955), ფიროსმანის (ბრინჯაო, 1962—63) პორტრეტები.

**ავალიშვილი** გიორგი ივანეს ძე (1769—1850, მოსკოვი), ქართველი მწერალი, პოლიტ. მოღვაწე, მოგზაური. სწავლა-განათლება რუსეთში მიიღო. 1784—1801 იყო ქართლ-კახეთის სამეფოს წარმომადგენელი რუსეთის იმპერატორის კარზე. აქტიური როლი ითამაშა რუსეთთან საქართველოს შეერთების საქმეში. 1791 იმოგზაურა ირანის აზერბაიჯანში. 1819—1820 დიპლ. მისიით იყო ოსმალეთში, ეგვიპტესა და პალესტინაში. ა-ს ქართ. დრამატურგიის მამამთავრად მიიჩნევენ (იხ. *ავალიშვილის თეატრი*). მას მიეწერება

ორიგ. დრამა „მეფე თეიმურაზი“ (1791), რ-საც ჩვენამდე არ მოუღწევია; მანვე პირველმა თარგმნა ქართულ ენაზე ა. სუმაროკოვის პიესები. ავტორია ლირ. ლექსებისა, რ-ებიც სამშობლოს გარეთ მცხოვრები მამულიშვილის განცდებსა და სულისკვეთებას გადმოსცემენ. შეადგინა ქართ. პოეზიის ანთოლოგია, რ-შიც თავი მოუყარა ძირითადად თავისი დროის პოეტების თხზულებებს. მეტად მნიშვნელოვანია ა-ის ღვაწლი მთარგმნელობითს ფეროში. თარგმნა ერაზმ როტერდამელის, ვოლტერის, ჯ. მილტონის, მ. ლომონოსოვის, ა. სუმაროკოვის, გ. დერჟავინის, მ. ხერასკოვის, მ. ჟანლისის და იმ დროს ევროპასა და რუსეთში პოპულარული ფრანგი, გერმანელი და სხვ. ავტორების თხზულებები. ა-ის სამოგზაურო დღიურები — „მგზავრობაჲ თბილისით იერუსალიმისადმი საბერძნეთსა ზედა; უკუქცევაჲ იერუსალიმით თბილისისადმივე კიპრის ჭალაკისა, მცირისა აზიისა და ანატოლიის ძალით“ მრავალმხრივ საინტერესო ნაშრომია. იგი განსაკუთრებით ძვირფასია ქართ. გეოგრ. აზროვნების ისტორიისათვის. მოგზაურობის მარშრუტი იყო: თბილისი—დას. საქართველო—ყირიმი—კონსტანტინოპოლი — ალექსანდრია — კაირო — იერუსალიმი — კ. კვიპროსი — თარსუსი — კაისერი — არზრუმი — ყარსი — შულავერი — თბილისი. ნაშრომში განხილულია საქართ. და რუს. საგარეო პოლიტიკის ზოგი საკითხი, ეგვ. და ოსმალეთის სოც. და პოლიტ. ცხოვრება, არაბებისა და თურქების ყოფა; მოცემულია საინტერესო ცნობები ეგვიპტეში მცხოვრები ქართველების შესახებ. ა. იშვიათი კალიგრაფიც იყო. ამას მოწმობს ზემოაღნიშნული ნაშრომი, რ-იც კალიგრაფიული მხედრულით არის დაწერილი. წიგნს ერთვის ნახატები, რ-თა ავტორის ვინაობა დაუდგენელია.

*თხზ.*: მგზავრობა თბილისიდან იერუსალიმამდე, ე. მეტრეველის გამოც., თბ., 1967.

*ლიტ.*: კეკელიძე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, [ტ.] 2, თბ., 1958; ლეონიძე გ., ქართული თეატრის ქრონიკები, «დროშა», 1925, № 25; რუხაძე ტ., ძველი ქართული თეატრი და დრამატურგია, თბ., 1949. *ე. მეტრეველი.*

**ავალიშვილი** ზურაბ დავითის ძე (1876—1944), ქართველი მეცნიერი, იურისტი, ისტორიკოსი, ლიტერატურათმცოდნე, დიპლომატი. იურიდ. განათლება მიიღო პეტერბ. უნ-ტში, სადაც 1904 დაიცვა სამაგისტრო დისერტაცია („დეცენტრალიზაცია და თვითმმართველობა საფრანგეთში“, 1905), იქვე კითხულობდა სახელმწ. სამართლის კურსს. 1909 მიიწვიეს პეტერბ. პოლიტექ. ინ-ტში პროფესორად და ადმ. სამართლის კათედრის გამგედ. 1917 თებერვლის რევ. შემდეგ დაინიშნა სენატორად. 1918 საქართველოში დაბრუნდა, იყო მენშევიკური მთავრობის მრჩეველი საგარეო პოლიტ. საკითხებში, მონაწილეობდა საზღვარგარეთ წარგზავნილ დიპლ. მისიებში. საქართველოში საბჭოთა ხელისუფლების დამყარების შემდეგ ემიგრანტი (1921-იდან).

ა-ის პირველი ნაშრომი „საქართველოს შეერთება რუსეთთან“ (1901) დაწერილია ბურჟ. ობიექტივიზმისა და ნაციონალიზმის პოზიციებიდან. 1905 — 15 ნაწერებში სახელმწ. სამართლისა და ეროვნ. სახელმწიფოებრიობის საკითხებზე („საოლქო სეიმები“, „ეროვნული მოძრაობის ფორმები ევროპასა და რუსეთში“ და სხვ.) ა. ბურჟ.-ლიბერ. თვალსაზრისით ასაბუთებდა მრავალეროვანი სახელმწიფოებისათვის ფედერ. წყობილების აუცილებლობას. ა-ის პოლიტ. მრწამსი, სახელდობრ, მისი შეურიგებლობა სოციალ. რევოლუციასთან აისახა წიგნში „საქართველოს დამოუკიდებლობა 1918—1921 წლების საერთაშორისო პოლიტიკაში“. წიგნი შეიცავს იმ პერიოდის საქართვ. საგარეო პოლიტიკის მასალებს, მენშევიკური მთავრობის დიპლომატიის კრიტიკას. ა-ის აზრით, საქართვ. სახელმწიფოებრივ განვითარებასა და კულტ. წინსვლას განაპირობებდა ევრ. სახელმწიფოთა აქტივობა ახლო აღმოსავლეთში; უამისოდ საქართვ. აზიური ქვეყნების გარემოცვაში დაღუპვა ემუქრებოდა.

ა. იკვლევდა ძვ. ქართ. მწერლობისა და ფილოსოფიის საკითხებს. ნაშრომში «„ვეფხისტყაოსნის“ საკითხები» (პარიზი, 1931) იგი განიხილავს რუსთაველის კოსმოგონიურ შეხედულებებს; უარყოფს მანიქეველობის გავლენას მისი მსოფლმხედველობის ჩამოყალიბებაზე; გამოთქვამს მოსაზრებებს რაინდობის ინსტიტუტის შესახებ, პოემის ფაბულის ირგვლივ და სხვ. ნაშრომში — «თეიმურაზ I და მისი პოემა „წამება ქეთევან დედოფლისა“» (პარიზი, 1938) — მანამდე უცნობი საარქივო მასალებისა და ისტ. წყაროების საფუძველზე გარკვეულია პოემის პერსონაჟთა და სიტუაციების ისტ. სანდოობის საკითხი.

*თხზ.*: საქართველოს დამოუკიდებლობა 1918—1921 წლების საერთაშორისო პოლიტიკაში, ტფ., 1925; ჯვაროსანთა დროიდან (ოთხი საისტორიო ნარკვევი), პარიზი, 1929; Присоединение Грузии к России, СПб., 1901 (მეორე გამოც. 1906); Géographie et légende dans un écrit apocryphe de Saint Basile, «Revue de l' Orient Chrétien», 3-e série, 1927—28, t. 6 (26), № 3—4; Notice sur une version géorgienne de la caverne des trésors, apocryphe syriaque attribué à Saint Ephrem, იქვე; La succession du curopalate David d'Ibérie, dynastie de Tao, «Byzantion», t. 7, Brux., 1933; A fifteenth-century Georgian needle painting in the Metropolitan Museum (New York), «Georgica», 1935, v. 1, № 1; The Cross from Overseas, იქვე, 1936, v. 1, № 2—3.

*გ. თარხნიშვილი. შ. ბადრიძე. გ. იმედაშვილი.*

**ავალიშვილი** ნიკოლოზ იაკობის ძე (1844—1929), ქართველი ჟურნალისტი, მთარგმნელი, თეატრალური მოღვაწე. დაამთავრა თბილ. სასულ. სემინარია. სწავლობდა მოსკ. უნ-ტის საბუნებისმეტყველო ფაკ-ტზე. 1878—79 იყო განახლებული ქართ. თეატრის ერთ-ერთი მესვეური. 1869—72 რედაქტორობდა ჟურნალ „მნათობს“. ა-ის თხზულებანი იბეჭდებოდა „ცისკარში“, „მნათობში“, „ივერიაში“. თარგმნა სერვანტესის „დონ კიხოტი“, შილერის პიესები, ბომარშეს „ფიგაროს ქორწინება“, სენკევიჩის „ვიდრე ხვალ, უფალო“, სუმბათაშვილ-იუჟინის „ღალატი“ და სხვ.

*ლიტ.*: ცაიშვილი სოლ., ნიკო ავალიშვილი, თბ., 1955. *ს. ხუციშვილი.*

**ავალიშვილის თეატრი**, ქართული საერო თეატრი თბილისში, ერეკლე II-ის სამეფო კარზე. დააარსა 1791 მწერალმა და დიპლომატმა გ. *ავალიშვილმა*. სცენისმოყვარეთა დასის წევრები მაღალი წრის წარმომადგენლები იყვნენ (დ. ბაგრატიონი, დ. ჩოლოყაშვილი, თ. ანდრონიკაშვილი, ერეკლე II-ისა და გიორგი ბატონიშვილის ქალიშვილები). საჯარო წარმოდგენები იმართებოდა ე. წ. პალატში. წარმოდგენის დაწყებამდე გ. ავალიშვილი აუდიტორიას მიმართავდა რეჩიტატივით, რ-ის საგანგებოდ გალექსილ ტექსტში თეატრს თანამედროვეთა გონებრივი და ზნეობრივი სრულყოფის ხელშემწყობ საგანმანათლებლო დაწესებულებად აცხადებდა. პირველად დასმა წარმოადგინა „მეფე თეიმურაზი“, რ-საც გ. ავალიშვილს მიაწერენ. ამ პიესაში საქართვ. რუსეთთან დაახლოების იდეა იყო გატარებული. გ. ავალიშვილი კარგად იცნობდა რუს. სცენურ კულტურას და ნერგავდა მას ქართ. სცენაზე. ა. თ. კლასიცისტური მიმართულებისა იყო. მის რეპერტუარში შედიოდა ზოგიერთი თავგასული ბატონისა და მეფის მოხელის მამხილებელი პიესები, მ. შ. ავალიშვილის მიერ თარგმნილი ა. სუმაროკოვის ნაწარმოებები: „რქის მატარებლის მიერ გამოსახვა კომედიისა“, „დედა რაყიფი ქალისა“, „უბნობა მკვდართა“ და სხვ. ა. თ-მა იარსება 1795-მდე, აღა-მაჰმად-ხანის შემოსევამდე.

**ავალიშვილ-ხერხეულიძე** ბაბო (ბარბალე) ანდრიას ასული [22. VII(3. VIII). 1851—26. IX(9. XII). 1900], ქართველი მსახიობი. ტრაგიკული და დრამ. როლების პირველი შემსრულებელი თბილ. განახლებულ თეატრში (1879), ლ. მესხიშვილის პარტნიორი. ა-ის შემოქმედება გამოირჩეოდა მხატვრული სისადავით. მთავარი როლები: მართა (გ. ერისთავის „ყვარყვარე ათაბაგი“), ქეთევანი (დ. ერისთავის „სამშობლო“), მარინე (გუნიას „და-ძმა“), მარგარიტა (დიუმას „მარგარიტა გოტიე“), ოფელია (შექსპირის „ჰამლეტი“), ამალია (შილერის „ყაჩაღები“) და სხვ.

**ავან...** (ფრანგ. avant — წინ, წინა), რთული სიტყვის პირველი შემადგენელი ნაწილი. აღნიშნავს წინა ადგილს, წინ მყოფს ან წინა ნაწილს. მაგ., ავანსცენა, ავანგარდი, ავანპორტი.

**ავანგარდი** (ფრანგ. avant-garde — მეწინავე რაზმი), 1. სახმელეთო ჯარის ან ფლოტის დამცველი ნაწილი; ლაშქრობაში წინ უძღვის მთავარ ძალებს. მისი ამოცანაა, აარიდოს მთავარ ძალებს მოწინააღმდეგის მოულოდნელი თავდასხმა, შეუქმნას ჯარს (ფლოტს) გაშლისა და ბრძოლაში ჩაბმის ხელსაყრელი პირობები, აიცილოს გზად შეხვედრილი ყოველგვარი დაბრკოლება. ა-ში ძალებისა და საბრძოლო საშუალებათა გამოყოფა, აგრეთვე ა-სა და მთავარ ძალებს შორის მანძილის განსაზღვრა დამოკიდებულია იმაზე, თუ როგორია არსებული ვითარება და რა ამოცანებია დასახული ა-ის წინაშე. 2. გადატ. მნიშვნელობით: საზ-ბის, კლასის მოწინავე ნაწილი, მაგ., „საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტია საბჭოთა ხალხის მებრძოლი, ნაცადი ავანგარდია...“ (სკკპ წესდებიდან).

**„ავანგარდი“**, მიმდინარეობა ფრანგულ კინოში. წარმოიშვა 1918. „ა-ის“ თეორეტიკოსები (რეჟისორები ა. განსი,



ბ. ავალიშვილი. ვაჟა-ფშაველას პორტრეტი. ბრინჯაო. 1967. საქართველოს სახელმწიფო სურათების გალერეა. თბილისი.



ნ. ავალიშვილი.

გ. ავალიშვილის მოგზაურობა 1819-1820 წ. წ.





გეოგრაფიული სახელწოდებანი მოცემულია ავტორისეული ტრანსკრიფციით

ჟ. დიულაკი, მ. ლ'ერბიე, ჟ. ეპშტეინი და სხვ.) ლ. დელიუკის მეთაურობით დაუპირისპირდნენ კომერციულ კინოს და შეეცადნენ დაემკვიდრებინათ მაღალი კინოხელოვნ. პრინციპები. ისინი დიდ ყურადღებას უთმობდნენ ახლებური გამომსახველობითი საშუალებების ძიებას; მათი აზრით, ასახვის ობიექტის არსი უნდა გამოვლინებულიყო რაკურსების ფართო გამოყენების, ჩრდილ-ნათელის, გამომსახველი დეტალის, რიტმული მონტაჟისა და სხვ. ორიგინ. ხერხების მეშვეობით. ავანგარდისტების ბრძოლას ფორმის განახლებისათვის 20-იანი წწ. დამდეგს ფორმალისტური ხასიათი მიეცა (*დადაიზმის, სიურრეალიზმის* გავლენა „ა-ზე"). ავანგარდისტი რეჟისორები უპირატესობას კამერულ სიუჟეტებს ანიჭებდნენ („ერთგულება", რეჟ. ჟ. ეპშტეინი, 1923; „მოღიმარი მადამ ბედე", რეჟ. ჟ. დიულაკი, 1922, და სხვ.). „ა-მა" დიდი გავლენა მოახდინა ჟ. რენუარის, რ. კლერის, ჟ. გრემიიონის, ჟ. ვიგოს, ლ. ბიუნიუელის და სხვ. შემოქმედებაზე. 30-იან წწ-ში ბევრი ავანგარდისტი რეჟისორი რეალისტური ხელოვნ. პოზიციებზე გადავიდა.

*ლიტ.*: Деллюк Л., Фотогения кино, М., 1924; Садуль Ж., История киноискусства от его зарождения до наших дней, пер. с франц., М., 1957.



«ავანგარდი». რეჟისორი ლ. დელიუკი. კადრი ფილმიდან «ქალი არსაითგან». 1923. ფრაგმენტი.

**ავანგარდიზმი** (ფრანგ. avant-gardisme<*ავანგარდი*), საერთო პირობითი სახელწოდება XX ს. ბურჟუაზიული ხელოვნების მრავალი, ხშირად განსხვავებული ნაკადისა და მიმდინარეობისა, რ-ებსაც აერთიანებს კლასიკური ხელოვნების ტრადიციებთან კავშირის რადიკალური გაწყვეტა, ექსპერიმენტულობა ახალი ფორმებისა და გამოსახვითი საშუალებებისაკენ სწრაფვისას. ფართო გაგებით ა. *მოდერნიზმს* ემთხვევა და ღრმა წინააღმდეგობრიობით ხასიათდება. მის მსოფლაღქმას ასაზრდოებს ფ. *ნიცშეს* „სიცოცხლის ფილოსოფია", ა. *ბერგსონის* ინტუიტივიზმი, ზ. *ფროიდის* ფსიქოანალიზი, ს. *კიერკეგორის* ფილოსოფია, მ. ჰაიდეგერის, კ. იასპერსის, ნ. ბერდიაევის *ეგზისტენციალიზმი*. ა-ს ე. წ. „დასავლური" კულტურის უმძიმესი კრიზისის დაღი აზის. კლასიკური ხელოვნებისაგან განსხვავებით, ა. სამყაროს არ მიიჩნევს მოწესრიგებულ, კანონზომიერ და ჰარმონიულ ერთიანობად — იგი არამყარ, დენად, მთლიანობას მოკლებულ და უაზრო ქაოსად ესახება. ამ საფუძველზე ა. უარყოფს რაციონალიზმს, მეცნიერულ ცოდნას, პოზიტივიზმს, მკვეთრად უპირისპირდება ფსიქოლ. ხელოვნებას, არა სწამს ისტ. პროგრესი; ა-ის თვალსაზრისით, ხელოვნ. ძველ ტრადიც. ფორმებს აღარ ძალუძს ადეკვატურად გამოხატოს თანამედროვე ადამიანის უშინაარსო, სტატიკური ცხოვრება, მისი შეცვლილი ცნობიერება და ყოფიერების ქაოსი. ამ საფუძველზე ავანგარდისტების შემოქმედებაში შემცირდა სიუჟეტისა და საგნობრიობის მნიშვნელობა, ძირეულად შეიცვალა მხატვრული ფორმები და გამოსახვის ხერხები, ხოლო გამომხატველ საშუალებათა არსენალში დიდი როლი დაეკისრა პაროდიას, ირონიასა და გროტესკს. მაგრამ, ამასთან, ა. თუმცა კი არარეალისტურად, მაგრამ მაინც მძაფრად გადმოსცემს თანამედროვე ბურჟ. საზოგადოებაში ადამიანის ტრაგიკულ განწირულებას და ბევრი საგულისხმო სიახლეც შემოაქვს მხატვრული გამოსახვის სფეროში. ამ მხრივ მას გენეტიკურად უკავშირდებიან XX ს. დიდოსტატები: ფერწერაში — პ. პიკასო, მუსიკაში — ს. პროკოფიევი, თეატრში — ვ. მეიერხოლდი, კინოში — ს. ეიზენშტეინი, ლიტერატურაში — ვ. მაიაკოვსკი, ბ. ბრეხტი, ლ. არაგონი და სხვ.; ა-ის ტენდენციათა დაძლევის გზით მათი შემოქმედება ორგანულად დაუკავშირდა სოციალიზმს და მის ხელოვნებას; ამასთან ა-ის დადებითი ელემენტების რეალისტურ ტრადიციებთან შერწყმის საფუძველზე თანამედროვე ხელოვნ. შედევრები შექმნეს.

ლიტერატურაში ა-ის მკაფიო გამოვლენაა მ. *პრუსტის, ჯ. ჯოისის, ა. ბელის, ფ. კაფკას, რ. მუზილის, ჰ. ბროხის, ვ. ვულფის, ნ. საროტის, მ. ბიუტორის, ა. რობ-გრიიეს* და სხვათა პროზა, *ტ. ს. ელიოტის, ე. პაუნდის, სენ-ჟონ პერსის, ა. მიშოს,* ჰ. ჰაისენბიუტელის და სხვ. ლირიკა, ე. *იონესკოს*, ს. *ბეკეტისა* და სხვ. დრამატურგია, რ-მაც დიდი როლი შეასრულა ავანგარდისტული „აბსურდის თეატრის" განვითარებაში. სახვით ხელოვნებაში ა. აერთიანებს სხვადასხვა მოდერნისტულ ნაკადსა თუ სკოლას: *ფოვიზმს* (ა. მატისი, ა. მარკე და სხვ.), *კუბიზმს* (ჟ. ბრაკი, ფ. ლეჟე, ხ. გრისი და სხვ.), *დადაიზმს* (მ. დიუშანი და სხვ.), *ფუტურიზმს* (კ. კარა, ჯ. ბალა, უ. ბოჩონი, ჯ. სევერინი), *მეტაფიზიკურ ფერწერას* (ჯ. დე კირიკო, ჯ. მორანდი და სხვ.), *სიურრეალიზმს* (მ. ერნსტი, ი. ტანგი, ხ. მირო, ს. დალი და სხვ.), *აბსტრაქციონიზმს* (ვ. კანდინსკი, კ. მალევიჩი, პ. მონდრიანი, პ. კლეე, რ. დელონე, ფ. კუპკა, ნ. დე სტალი, ჰ. ჰარტუნგი, ჯ. პოლოკი და სხვ.). მუსიკაში ავანგარდისტული ნაკადებია ალეატორიკა, *დოდეკაფონია, „კონკრეტული მუსიკა", სერიული მუსიკა,* ელექტრონული მუსიკა. ავანგარდისტული მუსიკის წარმომადგენლები არიან ა. შენბერგი, ა. ვებერნი და სხვ.

*ლიტ.*: Лифшиц М., Рейнгардт Л., Кризис безобразия, М., 1968; Маца И., Проблемы художественной культуры XX века, М., 1969; Holthusen H. E., Avangardismus und die Zukunft der modernen Kunst, Münch., 1964.

**ავანესოვი** ვარლამ ალექსანდრეს ძე (1884 — 16. III. 1930), საბჭ. სახელმწ. მოღვაწე, რსდმპ წევრი 1903-იდან, მენშევიკი; 1914-იდან ბოლშევიკი. 1905—07 რევ. აქტიური მონაწილე ჩრდ. კავკასიაში. 1907 სამკურნალოდ გაემგზავრა შვეიცარიაში, იქვე დაამთავრა ციურიხის უნტის სამედ. ფაკ-ტი. იყო რსდმპ გაერთიანებული ჯგუფის მდივანი დავოსში (შვეიცარია), 1917 ოქტ. — პეტროგრ. სამხ. რევკომის წევრი. სრულიად რუსეთის საბჭოების II ყრილობაზე აირჩიეს სრულიად რუს. ცაკის წევრად, 1917—19 იყო სრულიად რუს. ცაკის პრეზიდიუმის წევრი და მდივანი. 1918-იდან ეროვნებათა საქმეების სახ. კომისარიატში იყო სომხეთის საქმეთა კომისარი. 1920—24 — მუშგლეხინის სახ. კომისრის მოადგილე და სრულიად რუს. საგანგებო კომისიის კოლეგიის წევრი, 1922—27 — სსრკ ცაკის წევრი, 1924—25 — საგარეო ვაჭრობის სახალხო კომისრის მოადგილე, 1925-იდან — სახალხო მეურნ. უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის წევრი.

**ავანისხევი,** ავანი, მდ. ალაზნის მარცხ. შენაკადი. სათავე აქვს კახეთის კავკასიონის წყალგამყოფ ქედზე. სიგრძე 28 *კმ*, აუზის ფართ. 185 *კმ²*. ზემო დინებამ დროდადრო ღვარცოფი იცის, ქვემო დინებამ — წყალმოვარდნა.

**ავანპორტი** (ფრანგ. avant-port), 1. პორტის გარეთა (წინა) ნაწილი, სადაც გემები ღუზაზე დგებიან და ხდება მათი დატვირთვა-გადმოტვირთვა. ა-ების აგება დაიწყეს XIX ს. მიწურულში ახალი, დიდი საოკეანო გემებისათვის. თანამედროვე ა-ებს აგებენ ისეთ პორტებში, რ-თა გაღრმავება დიდი ხარჯის გამო მიზანშეუწონელია. ა-თვის არჩევენ ღელვისაგან ბუნებრივი საფრით დაცულ ადგილებს; თუ ეს არ ხერხდება, მაშინ აშენებენ სპეც. მისადგომებით მოწყობილ ნაგებობებს (მოლოებს, ტალღათსაჭრელებს). 2. მდინარის შესართავის შორიახლო აგებულ მთავარ პორტთან შეწყვილებული ნავსადგური, რ-იც უშუალოდ ზღვაზე გამოდის. მთავარი პორტისაგან განსხვავებით ა. უფრო ღრმაა ან ნაკლებად იყინება, რაც აადვილებს საზღვაო გემების მიდგომას (მაგ., ლონდონის პორტის ა-ა ტილბერი).

**ავანპოსტი** (ფრანგ. avant-poste), მოწინავე პოსტი, უცხოეთის ზოგიერთი ქვეყნის არმიაში და XVIII—XIX სს. რუსეთში — სადარაჯო პოსტი მტრის პოზიციის პირისპირ. ა. დასასვენებლად ან თავდაცვაში განლაგებულ ჯარს იცავდა მტრის მოულოდნელი თავდასხმისაგან.

**ავანსი** (ფრანგ. avance), თანხა, რ-საც ერთი მხარე წინასწარ უხდის მეორეს შესასრულებელი სამუშაოსა თუ მომსახურებისათვის გადასახდელი საერთო თანხის ან გადასაცემი ქონების ანგარიშში. გაიქვითება საბოლოო ანგარიშსწორებისას. საბჭ. კანონმდებლობის მიხედვით ა-ის ოდენობას, მისი გადახდისა და დაფარვის წესს მოქალაქეთა ურთიერთობაში განსაზღვრავს მხარეთა შეთანხმება, ხოლო მოქალაქის ურთიერთობისას დაწესებულება-ორგანიზაციასთან (უმთავრესად საყოფაცხოვრებო მომსახურების საწარმოებთან) — საამისოდ დადგენილი გარკვეული წესები (მაგ., ატელიეში ტანსაცმლის დაკვეთისას მოქალაქემ ა-ად უნდა შეიტანოს საერთო გადასახდელის ნაწილი). საწარმო-დაწესებულებებს და სხვ. ორგანიზაციებს, როგორც წესი, არა აქვთ უფლება ა. მისცენ ერთმანეთს. ა-ის გაცემა დაშვებულია მხოლოდ კანონით გათვალისწინებულ ცალკეულ შემთხვევაში. მაგ., სახელმწიფო სანარდო სამშენებლო და სამონტაჟო ორგანიზაციებს შეუძლიათ მიიღონ ა. დამკვეთისაგან (კოლ-ბა., კოოპერაცია და სხვა ორგანიზაციები). ა-ის მიღების უფლება აქვთ აგრეთვე იმ საწარმოებს, რ-ებიც სახელმწ. ორგანიზაციებს აწვდიან აირს, წყალსა და ელექტროენერგიას.

საბჭოთა შრომის სამართალი შრომის სანარდო ანაზღაურებისას ითვალისწინებს გეგმურ ა-ს, რ-იც გაიცემა მომავალი ხელფასის ანგარიშში ხელშეკრულებით გათვალისწინებული სამუშაოს დამთავრებამდე. გეგმისგარეშე ა., როგორც წესი, აკრძალულია. მხოლოდ გამონაკლის შემთხვევაში შეუძლია საწარმოს მისცეს თავის მუშაკს ასეთი ა., ისიც არა უმეტეს თვიური ხელფასისა. ა. გაიცემა მუშაკის გაგზავნისას სამსახურებრივ მივლინებაში, ან მაშინ, როცა დაწესებულება-ორგანიზაციას სხვაგან, მოშორებულ ადგილას გადაჰყავს ის სამუშაოდ.

**ავანსირებული კაპიტალი,** მოგების მიზნით კაპიტალისტის მიერ საწარმოში დაბანდებულ ღირებულებათა ერთობლიობა. ა. კ-ის ნაწილი იხარჯება წარმოების საშუალებათა შესაძენად და არის *მუდმივი კაპიტალი* (C). მეორე ნაწილი ანაზღაურებს დახარჯული სამუშაო ძალის ღირებულებას და ქმნის *ცვალებად კაპიტალს* (V). ა. კ-ის სხვადასხვა ნაწილი ერთმანეთისაგან ბრუნვის ხასიათითაც განსხვავდება. ამის მიხედვით ა. კ. იყოფა *ძირითად კაპიტალად* და *საბრუნავ კაპიტალად*. კ. მარქსი ა. კ-ს განასხვავებს *წარმოების ხარჯებისაგან*. წარმოების ხარჯები ა. კ-ის ის ნაწილია, რ-იც ნამდვილად დაიხარჯა საქონლის წარმოებაზე. მასში შედის ძირითადი კაპიტალის მხოლოდ გაცვეთილი ნაწილის ღირებულება და მთელი საბრუნავი კაპიტალი.

**„ავანტი!"** („L' Avanti!" — „წინ!"), ყოველდღიური გაზეთი, იტალ. სოციალ. პარტიის ორგანო. დაარსდა 1896. გამოდის რომსა და მილანში. ფაშისტური დიქტატურის პერიოდში (1922—43) გამოდიო-

და პარიზში (1926—43), ხოლო 1944 ივნისიდან — ისევ იტალიაში. 1934-იდან 1956-მდე გაზეთი იტალ. და საერთაშ. მუშათა მოძრაობის ძირითადი საკითხების გაშუქებისას იტალ. სოციალისტებისა და კომუნისტების ერთიანი მოქმედების ხაზს ატარებდა. ტირაჟი: რომის გამოცემისა — 130 ათ., მილანისა — 60 ათ. (1974).

**ავანტიურა** (ფრანგ. aventure — თავგადასავალი), თავგადასავალი, ჩვეულებრივ — საძრახისი; უპერსპექტივოდ, რეალური ძალებისა და პირობების გაუთვალისწინებლად, შემთხვევითი წარმატების იმედით წამოწყებული საქმე. პოლიტ. ავანტიურიზმის მაგალითია ჰიტლერიზმის პოლიტიკა 1933—45, რ-იც კრახით დამთავრდა. საერთაშ. კომუნისტურ და მუშათა მოძრაობაში პოლიტ. ავანტიურიზმი იყო ტროცკიზმი, მემარცხენე სექტანტური მიმდინარეობანი და სხვ., რამაც დიდი ზიანი მოუტანა რევ. ძალთა ერთიანობას იმპერიალიზმთან ბრძოლაში. ავანტიურისტი — ავანტიურის წამომწყები, მონაწილე; უპრინციპო საქმოსანი.

**ავარაირის ბრძოლა 451,** გაიმართა 26 მაისს არტაზის ოლქში, ავარაირის ველზე (ახლანდ. მაქუს სამხრეთით, ჩრდ. ირანი), სასანიანთა ირანის წინააღმდეგ აჯანყებულ სომხებსა და სპარსელებს შორის. სომხებს სარდლობდა ვარდან *მამიკონიანი,* სპარსელებს — მუშკან ნისალავურტი. შეუპოვარი ბრძოლის შემდეგ ირანელებმა სძლიეს სომეხთა ლაშქარს, თუმცა გადამწყვეტი გამარჯვება ვერ მოიპოვეს.

*ლიტ.*: Еремян С. Т., Народно-освободительная война армян против персов в 450—451 гг., «Вестник древней истории», 1951, № 4.

**ავარები,** ძირითადად თურქულენოვან ტომთა დიდი კავშირი. ა-ს იხსენიებს პრისკე პანიელი (V ს.), მოგვიანებით თეოფილაქტე სამოკატა, მენანდრე, იოანე ეფესელი, ფრედეგარის ქრონიკა. ა-ის წარმოშობის საკითხი სადავოა. ვარაუდობენ, რომ ა. იგივე ჟუ-ჟანები არიან. სხვა ძლიერი თურქ. ტომებისაგან შევიწროებული ა. VI ს. 50-იან წწ-ში ცენტრ. აზიიდან შეიჭრნენ დას. კასპიისპირეთში, ჩრდ. შავიზღვისპირეთში, ბალკანეთსა და დუნაისპირეთში (ახლანდ უნგრეთი). დაპყრობილ ტერიტორიაზე — *პანონიაში* (ახლანდ. უნგრ., იუგოსლ. და ავსტრ. ტერიტ. ნაწილი) შექმნეს ტომობრივი გაერთიანება, „ბარბაროსთა იმპერიების“ ტიპის ძლიერი სახელმწიფო — ა-თა სახაკანო. ა. თავს ესხმოდნენ და არბევდნენ სლავებს, ფრანკებს, ლანგობარდებს და ბიზანტიელებს; იმდენად გაძლიერდნენ, რომ VI ს. 70-იანი წწ-იდან ბიზანტია მათ ხარკს უხდიდა. მიუხედავად სამხ. ძლიერებისა, ა-ის სახელმწიფოს არ ჰქონდა მტკიცე ეკონ. საფუძველი. ამან განაპირობა სახაკანოს შინაგანი სისუსტე. ტომების ზედაფენის გამდიდრების მიუხედავად, ა-ში არ დამთავრებულა კლასობრივი საზ-ბის ჩამოყალიბების პროცესი. დაპყრობილ ხალხთა გამუდმებული აჯანყებებით დასუსტებული ა-თა სახაკანო VIII ს. 90-იან წწ-ში საბოლოოდ გაანადგურა ფრანკთა ლაშქარმა, რ-საც კარლოს დიდი სარდლობდა. შემდგომ ა. მთლიანად გაითქვიფნენ დას. შავიზღვისპირეთსა და დუნაისპირეთში მოსახლე ხალხებში. არქეოლ. გათხრების შედეგად უნგრ. ტერიტორიაზე აღმოჩენილია ა-ის ყოფაცხოვრებისა და კულტურის ამსახველი მრავალი ძეგლი — იარაღი, სამკაული და საოჯახო ნივთები.

*ლიტ.*: Бернштам А. Н., Очерк истории гуннов, Л., 1951.

**ავართა სახაკანო,** იხ. *ავარები.*

**ავარია** (იტალ. avaria<არაბ. ავარ—დაზიანება, ზიანი), 1. მანქანების, სატრანსპ. საშუალებების, მაღალი ძაბვის ელექტროგადამცემი ხაზებისა და სხვ. მოულოდნელი დაზიანება, მწყობრიდან გამოსვლა. 2. (გადატ.) უბედური შემთხვევა, მარცხი.

**ავარია** საზღვაო სამართალში, საზღვ. გადაზიდვისას გემის ან ტვირთისთვის მიყენებული ზარალი. განასხვავებენ საერთო და კერძო ა-ს. საერთო ა. ეწოდება ზარალს, რ-იც შედეგად მოჰყვება საერთო განსაცდლისაგან გემის, ტვირთის ან ფრახტის გადასარჩენად განზრახ, გონივრულად გაწეულ განსაკუთრებულ ხარჯს ან ამ მიზნით გაღებულ მსხვერპლს. სსრკ სავაჭრო ზღვაოსნობის კოდექსის მმ. 234—235 სანიმუშოდ ჩამოთვლილია საერთო ა-ის შემთხვევები (ძლიერი შტორმის დროს გემიდან ტვირთის გადაყრით, მეჩეჩიდან გემის მოხსნისას ძრავების თუ სხვა მანქანების დაზიანებით და სხვა შემთხვევებით გამოწვეული ზარალი). საერთო ა-ის დროს ზარალი ნაწილდება გემის, ფრახტისა და ტვირთის ღირებულების შესაბამისად. მისი ვაანგარიშება (დისპაში) ევალება სპეც. პირებს (დისპაშერებს), რ-ებსაც საკავშ. სავაჭრო პალატის პრეზიდიუმი ნიშნავს. კერძო ა-დ ითვლება არასაერთო განსაცდლით გამოწვეული ზარალი, რ-იც მოუვიდა გემს ან ტვირთს საზღვ. გადაზიდვის დროს. კერძო ა-ის დროს ზარალი ტვირთად აწვება თვითონ დაზარალებულს, მაგრამ თუ ზარალი ვინმეს ბრალით არის გამოწვეული, პასუხისმგებლობა ამ უკანასკნელს ეკისრება. საბჭოთა კანონმდებლობაში ა-ის საკითხები მოწესრიგებულია სსრკ სავაჭრო ზღვაოსნობის კოდექსით. საერთაშ. ვაჭრობაში საერთო ა-თან დაკავშირებული ურთიერთობები რეგულირდება იორკ-ანტვერპენის წესებით (1950 რედ.), რ-საც იყენებენ მხოლოდ მხარეთა თანხმობის შემთხვევაში.

*წყარო*: სსრკ სავაჭრო ზღვაოსნობის კოდექსი, თ. XIII, «სსრკ უმაღლესი საბჭოს უწყებები», 1968, № 39, მ. 351.

*ლიტ.*: Жилин И. С., Общая авария и вопросы морского права, М., 1958; Кейлин А. Д., Советское морское право, М., 1954. *ს. ჯორბენაძე.*

**ავარიელები,** იხ. *ხუნძები.*

**ავარიის სახანო** (ქართ. ისტ. წყაროებში — ღუნძეთი, ხუნძახი), ფეოდ. სამფლობელო XII — XIX სს. დაღესტანში. ისტ. ავარია, როგორც პოლიტ. ერთეული, VI ს-იდან არის ცნობილი ბატ-დადუსა და *სერირის* სახელწოდებით. XII—XV სს-ში ავარია დაღესტნის მსხვილ ფეოდ. გაერთიანებად, ავარიის სანუცალოდ გადაიქცა (ცენტრი ხუნძახი; — „ხან-ზა-ბახ“ — ხანების ადგილსამყოფელი). XV ს. II ნახ-იდან ა. ს-ში ისლამი გავრცელდა. მეურნ. სახანოში ნატურ. ხასიათი ჰქონდა, უმთავრესად მესაქონლეობასა და მიწათმოქმედებას მისდევდნენ. სასაქონლო-ფულადი ურთიერთობის დონე დაბალი იყო. ფეოდ. იერარქიის სათავეში იდგა ხანი, მას მოსდევდა ფეოდალების — ბეგების მრავალრიცხოვანი და ძლიერი წოდება. გაბატონებულ კლასს მიეკუთვნებოდა აგრეთვე მუსლ. სასულიერო წოდება (მოლები, ყადები, ბუდუნები). გლეხობის უდიდეს ნაწილს შეადგენდნენ იურიდიულად თავისუფალი, ფაქტობრივად კი ფეოდალურ დამოკიდებულებაში მყოფი უზდენები, უფრო მძიმე მდგომარეობაში იყო მეორე ნაწილი — *ჩაგარები* და *რაიათები*. სახანოში ჰყავდათ მონებიც. ქვეყნის საშინაო და საგარეო პოლიტიკას ხანები წარმართავდნენ. მათ ხელთ იყო სამართალიც. XVII ს. 20—30-იან წწ-ში, უმა-ხანის მმართველობის დროს, შეიქმნა დაღესტანში პირველი სამართლის კოდექსი. ა. ს-მ ძლიერების მწვერვალს მიაღწია XVIII ს-ში, მაშინ იგი დაღ. თითქმის მთელ ჩრდ. და დას. რ-ნებს მოიცავდა. მის გავლენაში იყო მოქცეული ისტ. კახეთის ჩრდ.-აღმ. ნაწილი — ჭარ-ბელაქანი. ა. ს-ს ხანს საჩუქრებს უგზავნიდნენ ქართლ-კახეთის მეფე, დარუბანდისა და ყუბის ხანები, რათა თავიდან აეცილებინათ დაღესტნელთა გამუდმებული თავდასხმები. ამ პერიოდის ა. ს-ს ეკონომიკისათვის დამახასიათებელი იყო ფეოდ. ურთიერთობათა შერწყმა გვაროვნული წყობილების გადმონაშთებთან. ა. ს-ს დაღესტნის სხვა გაერთიანებებთან შედარებით ყველაზე ახლო ეკონ., კულტ. და პოლიტ. ურთიერთობა ჰქონდა საქართველოსთან. ჯერ კიდევ VIII—XIV სს. დაღესტანში გავრცელდა ქართ. კულტურა, ქართ. ანბანის საფუძველზე შეიქმნა *ხუნძური ენის* პირველი წერილობითი ძეგლი. ღუნძეთში ქრისტიანობას ქადაგებდნენ ქართვ. მისიონერები: პიმენ სალოსი, ანტონ ნაოხრებელის ძე, ღუნძელი კათალიკოსი ოქროპირი და სხვ. ღუნძეთში იყო ქართ. საყდარ-მონასტრები. XVI—XVII სს-იდან ურთიერთობა საქართველოსა და ა. ს-ს შორის თანდათან გამწვავდა, ავარიის ხანები გამუდმებით ესხმოდნენ თავს ქართ. მიწა-წყალს. 1803 ა. ს. ოფიციალურად შეუერთდა რუსეთს. 1828 კავკასიის სამხ. ხელმძღვანელობამ ა. ს. ორ ნაწილად გაყო. ხელისუფლებისათვის მოშუღლე ხანების დაუსრულებელი ბრძოლის გამო 1843 რუსეთმა გააუქმა ა. ს. და შექმნა გამგეობა, რ-ის ზედამხედველობა დაეკისრა ხუნძახის ციტადელის სამხ. უფროსს გრ. ორბელიანს. იმავე წელს ა. ს. შამილის სამხ.-თეოკრ. სახელმწიფოს — იმამატის სისტემაში მოექცა, რის შედეგადაც გაუქმდა ხანებისა და ბეგების მმართველობა. 1859 წ. 4 აგვ. ა. ს. კვლავ აღდგა, 1864 კი საბოლოოდ გაუქმდა. მისი უკანასკნელი მმართველი იყო იბრაჰიმ-ხანი. მეფის მთავრობამ სახანოს ტერიტორიაზე ავარიის ოკრუგი შექმნა.

*ლიტ.*: История Дагестана, т. 1, М., 1967. *თ. ბოცვაძე.*

**ავარისი,** ქალაქი ძვ. ეგვიპტეში, ნილოსის დელტის აღმ. ნაწილში, მენზალის ტბის ახლოს. დააარსეს *ჰიქსოსებმა* (დაახლ. ძვ. წ. 1700). ჰიქსოსების მბრძანებელთა წარწერებსა და სალიეს პაპირუსში ა. მოიხსენიება როგორც ღვთაება *სეთის* ქალაქი. ა-ის ნანგრევებზე *რამსეს II-მ* თავისი რეზიდენცია პერ-რამსესი (იგივე *ტანისი*) ააშენა.

**ავარიული გადარჩენის სისტემა,** რაკეტამატარებელზე ავარიული მდგომარეობის შექმნის შემთხვევაში კოსმ. ხომალდის ეკიპაჟის გადასარჩენი საბორტო სისტემა. სტარტსა და ფრენის საწყის უბანზე ეკიპაჟის გადარჩენა შეიძლება კატაპულტირებით (იხ. *საკატაპულტე სავარძელი*) ან რაკეტამატარებლისაგან კოსმ. ხომალდის ჩამოსაშვები აპარატის ავარიული მოცილებით. ორივე შემთხვევაში ეკიპაჟი დაეშვება პარაშუტებით. თუ ავარია დიდ სიმაღლეზე მოხდა, ეკიპაჟის გადასარჩენად საჭიროა რაკეტამატარებლისაგან ჩამოსაშვები აპარატის (ან მთელი კოსმ. ხომალდის) მოცილება, მისი შემდგომი ფრენა დაშვების ტრაექტორიაზე და ატმოსფეროში დამუხრუჭება.

**ავარიული ენა,** იხ. *ხუნძური ენა.*

**ავარიული ლიტერატურა,** იხ. სტ. *დაღესტნის ასსრ.* ლიტერატურა.

**ავარუა** (Avarua), ქალაქი, კუკის კ-ების (ახალი ზელანდიის სამფლობელო) ადმ. ცენტრი. მდებარეობს კ. რაროტონგაზე. დაახლ. 9 ათ. მცხ. (1966). ნავსადგური. გააქვთ კოპრი და ხილი.

**ავაჩის სოპკა,** ავაჩა, მოქმედი ვულკანი სამხრ.-აღმ. კამჩატკაზე, ქ. პეტროპავლოვსკ-კამჩატსკის მახლობლად. სიმაღლე 2741 *მ.* აგებულია ანდეზიტური და ბაზალტური ლავებით, ტუფებით, ვულკ. წიდით და ფერფლით. ხშირია ამო-



ავგუსტა-პრეტორია. ავგუსტუსის აკლდამა. შესასვლელი.



ავგუსტინე ნეტარი.



ა. ავგუსტინჩიჩი. საბჭოთა არმიის მონუმენტი. სოფ. ბატინა-სკელა. 1945—47. ფრაგმენტი.

ფრქვევა. 1000 *მ* სიმაღლეზე ვულკანოლოგიური სადგურია.

**ავაჯი,** ჰიმნოგრაფიული ტერმინი, ქართული საგალობლის ხმა, მელოდია, კილო. დადასტურებულია ძვ. ქართ. ჰიმნოგრაფიულ კრებულებში. ხოლო „თჳთავაჯი", რის შესატყვისად XVIII ს. ხელნაწერებში გამოყენებულია ტერმინი „თჳთკმოვანი", არის ისეთი გალობა, რ-საც თავისი საკუთარი მელოდია აქვს, არ არის დაწერილი *ძლისპირის* კილოზე.

**ავგაროზ ბანდაისძე,** XIV ს. ქართველი მწიგნობარი, კალიგრაფი და მხატვარი. მოღვაწეობდა ქსნის ერისთავების კარზე. გადაუწერია ლარგვისის მონასტრიდან ჩამოტანილი პარაკლიტონი — კრებული, რ-იც შეიცავს კვირის ყოველი დღისათვის განკუთვნილ საეკლესიო საგალობლებს, შეუსრულებია კამარები და მახარებელთა სურათები ქსნის ერისთავის ვირშელის სახარებისათვის. მისივე შედგენილი უნდა იყოს ქსნის ერისთავთა მატიანე „ძეგლი ერისთავთა".

**ავგაროზი,** ნივთი, რ-საც ცრუმორწმუნეობით ზებუნებრივ ძალას მიაწერდნენ, სწამდათ, რომ ა. მფლობელს დაიცავდა ავადმყოფობის, ხიფათისა და „ავი თვალისაგან". ა-ის ძალის რწმენა *მაგიასა* და *ფეტიშიზმს* უკავშირდება და, როგორც გადმონაშთი, ბევრ ხალხს შემორჩა.

**ავგიას თავლა,** ბერძნულ მითოლოგიაში ელიდის (პელოპონესი) მეფის, მზის ღმერთ ჰელიოსის ძის ავგიას (Augeias) ვეება თავლა, რ-იც 30 წლის მანძილზე არ გაესუფთავებინათ. *ჰერაკლემ* მდ. ალფეოსის და პენეოსის წყალი მიუშვა და ერთ დღეში გაწმინდა. ა. თ. გადატანით ნიშნავს უთავბოლოდ მიშვებულ საქმესა და უწესრიგობას.

**ავგიორგი,** იხ. *გიორგი II,* კახეთის მეფე.

**ავგიტი** (ბერძნ. auge — ელვარება), მინერალი (Ca, Na) (Mg, $Fe^{+2}$, $Fe^{+3}$, Al, Ti) $[(Si, Al)_2O_6]$. ძეწკვისებრი სტრუქტურის ქანმაშენი სილიკატი პიროქსენების ჯგუფისა. კრისტალდება მონოკლინურ სინგონიაში. უმეტესად შავია, იშვიათად — მუქი მწვანე ფერისა. ელვარება — მინისებრი. სიმაგრე მინერალოგიური სკალით 5—6, სიმკვრივე 3200—3600 *კგ/მ*³. ტკეჩადობა მესამე გვარის პრიზმის პარალელურად — სრული. კუთხე ტკეჩადობის მიმართულებათა შორის 87—88°. ა. მაგმური ქანების მნიშვნელოვანი ქანმაშენი მინერალია. მისი სახესხვაობებია ბაზალტური ა., ტიტანავგიტი და დიალაგი. ა. ჰიდროთერმული ხსნარების მოქმედებით გარდაიქმნება ბოჭკოვანი აღნაგობის რქატყუარად — ურალიტად, ზოგჯერ — ქლორიტად. საქართველოში კარგად განვითარებული ა-ის კრისტალები უხვად გვხვდება შუაეოცენური ასაკის ვულკანური წყების ქანებში (ზვარე, ქვიშხეთი, ახალციხე, ციხისძირი და სხვ.).

**ავგურები** (augures), ქურუმთა ერთ-ერთი უძველესი კოლეგია ძვ. რომში. ქურუმები ღმერთების ნება-სურვილს ამოიცნობდნენ ფრინველთა ფრენისა და ხმიანობის მიხედვით (იხ. *აუსპიციუმი*). გადმოცემით, კოლეგია დააარსა რომულუსმა. ძვ. წ. 300 მის შემადგენლობაში 9 კაცი იყო (მ. შ. 5 პლებეი), ხოლო იულიუს კეისრის დროს — 16. ამ კოლეგიის წევრობას რომაელი არისტოკრატები იყენებდნენ კანონმდებლობაზე გავლენის მოსახდენად. ა-ის მისნობა წინ უსწრებდა ყოველ მნიშვნელოვან სახელმწიფოებრივ აქტს, მათ დასკვნას დიდ ანგარიშს უწევდნენ, მაგრამ თანდათანობით ა-ის საქმიანობამ ფორმალური ხასიათი მიიღო. კატონისა და ციცერონის გადმოცემით, ა. მისნობის დროს თვითონვე ძლივს იკავებდნენ სიცილს. აქედანვე მომდინარეობს გამოთქმა „ავგურის ღიმილი"— იმ ადამიანთა ღიმილი, რ-ებიც ერთმანეთს პირში ატყუებენ.

**ავგუსტა-პრეტორია** (Augusta Praetoria), ძვ. რომაული ქალაქი ჩრდ.-დას. იტალიაში (ახლანდ. აოსტა). დაარსდა ძვ. წ. 24 რომაელთა სამხ. ბანაკის ადგილას, სენ-ბერნარის უღელტეხილის მისადგომებზე ორი გზის თავშესაყართან. ჰქონდა სავაჭრო და სტრატეგიული მნიშვნელობა. ქალაქი 16 კვარტალისაგან შედგებოდა. დღემდე შემორჩენილია გალავნის კედლები (721 *მ* × 567 *მ*, სიმაღლე 7,3 *მ*), ამფითეატრის თაღედები, თერმები, ავგუსტუსის ტრიუმფული თაღი და სხვ. 4 კარიბჭიდან შემორჩენილია ორი — აღმოსავლეთისა და სამხრეთის.

**„ავგუსტ-თისენ-ჰიუტტე"** (August-Thyssen-Hütte), შავი მეტალურგიის უდიდესი მონოპოლია გფრ-ში. შედის კაპიტალ. სამყაროს მეტალურგ. მონოპოლიების პირველ ხუთეულში. დაარსდა 1871. „ა.-თ.-ჰ-ს" წილად მოდის გფრ-ის ფოლადის წარმოების 30%-მდე, ნაგლინის 30%-ზე მეტი და რკინის მადნის მოპოვების 20%. ბრუნვის მოცულობით იგი მესამე ადგილზეა გფრ-ის მონოპოლიებს შორის. ძირითადი პროდუქციაა კოქსი, თუჯი, ფოლადი, ნაგლინი და სხვ. მონოპოლიას აქვს ორ ათეულზე მეტი ფილიალი გფრ-სა და საზღვარგარეთ, მ. შ. კანადაში, აშშ-ში, არგენტინაში, შვეიცარიასა და ჰოლანდიაში.

„ა.-თ.-ჰ-ს" საქმიანობას კონტროლს უწევს თისენების ფინანსური ჯგუფი.

**ავგუსტინელები** (ლათ. augustiniani), „მათხოვარი" — კათოლიკე ბერმონაზვნების ორდენი. დაარსდა XIII ს. 40-იან წწ-ში. ა-ის წესდების შედგენას მცდარად მიაწერენ *ავგუსტინე ნეტარს* (აქედან ორდენის სახელწოდება). ორდენი 1256 დაამტკიცა პაპმა ალექსანდრე IV-მ. მალე ა-მა დას. და ცენტრ. ევროპის ბევრ ქვეყანაში მოიკიდეს ფეხი. ა. განსაკუთრებით გაძლიერდნენ XV ს. შუა ხანებში. ამ დროს ორდენში გაერთიანებული იყო 30 ათ. ბერმონაზონი (ჰქონდათ 2 ათასზე მეტი მამათა და დედათა მონასტერი); რეფორმაციის ხანიდან ორდენი თანდათანობით დაკნინდა. ამ ორდენიდან გამოვიდნენ მ. *ლუთერი* და რეფორმაციის რამდენიმე ცნობილი მოღვაწე. XVI ს-იდან ა. მისიონერულ მოღვაწეობას ეწეოდნენ ჩინეთში, იაპონიაში, ინდოეთში, ინდოჩინეთში, ირანში, ფილიპინებზე, ამერიკაში, ავსტრალიაში და გზას უკაფავდნენ ევროპელ კოლონიზატორებს. ა. მისიონერებად საქართველოშიც იყვნენ (იხ. *მისიონერობა* საქართველოში).

**ავგუსტინე ნეტარი** (Augustinus Sanctus), ავგუსტინე ავრელიუსი (13. XI. 354, ტაგასტი, ჩრდ. აფრიკა, — 28. VIII. 430, ჰიპონი, ჩრდ. აფრიკა.), ქრისტიანი ღვთისმეტყველი და ფილოსოფოსი, დას. ეკლესიის მამათაგანი. სწავლობდა კართაგენში, შემდეგ კი მასწავლებლობდა კართაგენში, რომსა და მილანში. იყო *მანიქეიზმის, სკეპტიციზმის,* უფრო გვიან კი *ნეოპლატონიზმის* მიმდევარი. 35 წ. მიღწეულმა სულიერი სიმშვიდე ქრისტიანობაში პოვა, დაბრუნდა აფრიკაში და დააარსა მრავალი მონასტერი. 391 ეკურთხა მღვდლად, ხოლო 395 — ჰიპონის ეპისკოპოსად. ა. ნ-ის მსოფლმხედველობის ჩამოყალიბებაზე დიდი გავლენა მოუხდენია დედას, მონიკას, განათლებულსა და ღრმად მორწმუნე ქრისტიანს. ა.ნ. ბევრს წერდა. მისი მთავარი შრომებია „აღსარება", „ღვთის ქალაქი", „სამების შესახებ", „ჭეშმარიტი რელიგიის შესახებ". „აღსარება" ბიბლ. სტილით დაწერილი ავტობიოგრაფიაა. მასში გადმოცემულია ა. ნ-ის მთელი ცხოვრება ბავშვობიდან ქრისტიანობის მიღებამდე ღვთის წინაშე აღსარების სახით. ისტორია ა. ნ-ს ესმის როგორც ქრისტიანობამდელი (ცოდვილი) და გაქრისტიანებული (ღვთაებრივს ზიარებული) კაცობრიობის განვითარების გზა. უაღრესად ფაქიზი ფსიქოლ. თვითანალიზის სულისკვეთება, რ-თაც გამსჭვალულია „აღსარება", მკვეთრად განასხვავებს მას ანტ. ლიტ-რისა და ფილოს. ნაწარმოებებისაგან.

ფილოსოფიაში ა. ნ. არსებითად ეთიკოსია. პლატონის ონტოლოგიის მსგავსად მისი ონტოლოგიაც ეთიკურია. ა. ნ-ის ნეოპლატონური კონცეფცია ფაქტობრივად პლატონის მოძღვრებისა და ქრისტიანობის შერწყმაა. ღმერთს იგი ახასიათებს ნეოპლატონური ატრიბუტებით და, როგორც *დიონისე არეოპაგელი,* უნივერსუმის უმაღლეს ეთიკურ პრინციპად სიყვარულს აცხადებს. ღმერთი არის მზე, რ-იც ანათებს ჩვენს შინაგან სამყაროს, მისკენ უნდა მივმართოთ ჩვენი აზროვნება, მასთან კავშირი უნდა ვეძიოთ, მასთან ერთიანობისკენ მივისწრაფოდეთ. მაგრამ ა. ნ. ცდილობს ახლებურად გაიზიაროს ნეოპლატონური იდეები. მისი მეთოდი შინაგანი, სულიერი ემპირიზმის მეთოდია, რაც ნიშნავს ხედვის მიმართვას სუბიექტის შიგნით და აზროვნების თვითსიცხადის საშუალებით ღმერთამდე ამაღლებას. მისი აზრით, ღვთის არსებობა უშუალოდ შეიძლება გამოვიყვანოთ თვითცნობიერების არსებობიდან.

ყოველ საგანს აქვს ფორმა, რადგან აქვს რიცხვი, და საგანი არსებობს, რადგან აქვს ფორმა. ფორმის მქონე და ცვალებადი საგნების ნამდვილი მიზეზი არის დროსა და სივრცეში განუსაზღვრელი უცვლელი და მარადიული ფორმები. ფორმები ანუ იდეები არსებობს საგნებსა და ღვთაებრივ აზროვნებაში. ყოველი არსება ონტოლოგიურად განათებულია რიცხვით, ფორმით, ერთიანობითა და წესრიგით. საგანი არის ის, რაც ის არის ამ ონტოლოგიური შემადგენლობის შუქზე. საგნის სილამაზე არის მათი ინტელიგიბელური თანანაწილების ანუ იდეების ნათება.

ა. ნ-თვის კაცობრიობის საყოველთაო მიზანია ბედნიერების მოპოვება. ეს კი მაშინ არის შესაძლებელი, როცა მთელი სულით შევიცნობთ მამას, რ-იც გვანიჭებს ჭეშმარიტებას, ძეს, რ-იც თვითონ არის ჭეშმარიტება და სულიწმიდას, რ-იც გვაერთებს ჭეშმარიტებასთან, ე. ი. როდესაც შევიცნობთ წმიდა სამებას ერთარსებაში. კაცობრიობის იდეალი ა. ნ-ს წარმოდგენილი აქვს ღვთის ქალაქად, სადაც მეფობს სრული სიკეთე და სამართლიანობა, ცოდვილთა ქალაქის — რომის საპირისპიროდ, სადაც გაბატონებულია ანგარების სულისკვეთება.

ა. ნ-მა მრავალმხრივი გავლენა მოახდინა შემდგომი ეპოქების რელიგიის, ლიტ-რისა და კულტურის განვითარებაზე. „აღსარების" მოტივებით არის გამსჭვალული *სანტიმენტალიზმის* ლიტ-რა (რუსო და სხვ.). თანამედროვე *ნეოსქოლასტიკა* ხშირად მიმართავს ა. ნ-ს *თომიზმის* საპირისპიროდ. ეგზისტენციალისტებს ა. ნ. თავიანთ წინამორბედად მიაჩნიათ.

*თხზ.*: Opera omnia, t. 1—11, P., 1864—65 (Patrologiae cursus completus. Ser. latina, éd. J.P. Migne, t. 32—47); Творения Блаженного Августина..., 2 изд., ч. 1—7, K., 1901—12.

*ლიტ.*: Герье В., Блаженный Августин, М., 1910; Трубецкой Е., Религиозно-общественный идеал западного христианства в V веке, ч. 1, М., 1892; Fremantle A., The age of belief, Boston — Camb., 1957; Jaspers K., Die großen Philosophen, Bd. 1, Münch., 1957.

**ავგუსტინჩიჩი** (Augustinčič) ანტუნ (დ. 4. V. 1900, კლანეცი, ხორვატია), ხორვატი მოქანდაკე. ზაგრების სამხატვრო აკად. პროფესორი. სსრკ სამხატვრო აკად. საპატიო წევრი (1973). სწავლობდა ზაგრების სამხატვრო აკადემიაში (1922—

24), პარიზის ნატიფი ხელოვნ. და დეკორ. ხელოვნ. სკოლაში (1924 — 26). 1941 — 45 მონაწილეობდა განმათავისუფლებელ მოძრაობაში. ა-ის ნაწარმოებებს ახასიათებს რეალისტური გამომსახველობა, დინამიკურობა, დახვეწილი ფორმა. აღსანიშნავია მისი მონუმენტური ნამუშევრები: დაღუპული შუმადიელების ძეგლი (კრაგუევაცი, 1928), პეტრე კოჩიჩის ძეგლი (ბანია-ლუკა, 1929), საბჭოთა არმიისადმი მიძღვნილი მონუმენტი (ბატინა-სკელა, 1945—47), მშვიდობის მონუმენტი გაეროს შენობის წინ (ნიუ-იორკი, 1952—55) და თანამედროვეთა პორტრეტების სერია.

**ავგუსტუსი** (Augustus) გაიუს ოქტავიანე (ძვ. წ. 23. IX. 63 — ახ. წ. 19. VIII. 14), რომის იმპერატორი, იულიუს კეისრის შვილობილი და მემკვიდრე, მისი დის შვილიშვილი. იულიუს კეისრის სიკვდილის შემდეგ (ძვ. წ. 44) ერქვა გაიუს იულიუს კეისარი ოქტავიანე, ხოლო 27-იდან — გაიუს იულიუს კეისარი ოქტავიანე ავგუსტუსი. მისი პოლიტ. კარიერა *ანტონიუსთან* ბრძოლით დაიწყო; შემდეგ კი ლეგიონთა მოთხოვნით, სენატის საწინააღმდეგო კავშირი შეკრა ანტონიუსსა და ლეპიდუსთან (მეორე *ტრიუმვირატი*, 43). სისხლიანი ტერორისა და *პროსკრიფციების* შემდეგ ტრიუმვირებმა მაკედონიაში (ქ. ფილიპისთან) გაანადგურეს იულიუს კეისრის მკვლელების — *ბრუტუსისა* და კასიუსის ლაშქარი. ა-მა ლეპიდუსი ძალაუფლებას ჩამოაშორა (36 შემდეგ). მალე რომის სახელმწიფოს მართვა-გამგეობა ფაქტობრივად ორმა კაცმა გაიყო; იმპერიის აღმ. ნაწილს ანტონიუსი განაგებდა, დას. — ოქტავიანე. მათ შორის უთანხმოება ჩამოვარდა. 31 შეიარაღებული შეტაკებაც მოხდა. *აქციუმის ბრძოლაში* ანტონიუსი დამარცხდა. ანტონიუსისა და ეგვიპტის დედოფალ კლეოპატრას სიკვდილის შემდეგ ეგვიპტე ოქტავიანემ რომისა და თავის პირად პროვინციად გამოაცხადა (ძვ. წ. 30). ამით დამთავრდა საუკუნოვანი სამოქალაქო ომები რომში. ამ პერიოდისათვის სახელმწიფოში მთელი ძალაუფლება ფაქტობრივად ოქტავიანეს ხელში აღმოჩნდა. 27 წ. 13 იანვ. უმაღლეს დიქტატორულ ხელისუფლებაზე ფორმალური უარის საპასუხოდ ოქტავიანემ სენატისაგან მიიღო რესპუბლიკური კონსტიტუციით დადგენილი ფართო რწმუნებები: აირჩიეს პრინცეფსად (პირველი სენატორი), გახდა მუდმივი სახალხო ტრიბუნი, კონსული, ფლობდა უმაღლეს მაგისტრატთა *იმპერიუმს*. ახ. წ. 12-იდან უმაღლესი ქურუმი იყო. სენატმა ოქტავიანეს მიანიჭა აგრეთვე „ავგუსტუსის“ (ღმერთთაგან აღზევებული) ტიტული. ასე გაჩნდა რომში ე. წ. *პრინციპატი* — ფორმალურად რესპუბლიკური, ფაქტობრივად კი მონარქიული ხასიათის სახელმწიფო მმართველობის ფორმა. უაღრესად ფრთხილი, მოქნილი პოლიტიკოსი ა. ახერხებდა ბევრი მომხრე ჰყოლოდა სხვადასხვა სოციალური ჯგუფების წარმომადგენლებს შორის. სენატს შეუნარჩუნა გარეგნული პრესტიჟი, მაგრამ მნიშვნელოვნად შეკვეცა მისი უფლებები. ბიუროკრატიული აპარატი დაუპირისპირა მაგისტრატებს, რ-ებმაც რეალური მნიშვნელობა დაკარგეს. იმპერატორის ძალაუფლების დასაყრდენს არმია წარმოადგენდა (განსაკუთრებით *პრეტორიანელები*). რომის მთელი პროვინციები სენატისა და იმპერატორის პროვინციებად გაიყო. ა-ის დროს დასრულდა ესპანეთის დაპყრობა, რომის პროვინციებად გამოცხადდა ეგვიპტე, მეზია, პანონია, გერმანია; მაგრამ მას შემდეგ, რაც გერმანელებმა ტევტობურგის ტყეში რომაელები გაანადგურეს (ახ. წ. 9), იგი უმთავრესად იმპერიის დაცვაზე ზრუნავდა. ა-ის მმართველობის პერიოდი, ე. წ. ოქროს ხანა, რომაული ლიტ-რისა და ხელოვნ. აყვავების ხანა იყო. ამ დროს მოღვაწეობდნენ ვერგილიუსი, ჰორაციუსი, ოვიდიუსი, ტიტუს ლივიუსი და სხვ.

*წყარო*: Аппиан, Гражданские войны, пер. с греч., [Л.], 1935; Светоний Транквилл Гай, Жизнь двенадцати цезарей, М., 1966.

*ლიტ*.: სანიკიძე ლ., რომის იმპერია, ნაკვ. 1, თბ., 1969; Машкин Н. А., Принципат Августа, М., 1949 (ბიბლიოგრ.). *ლ. სანიკიძე*.

**ავდეევკა,** ქალაქი უკრ. სსრ დონეცკის ოლქში, რკინიგზის სადგ., ქ. დონეცკიდან 22 *კმ*. 33 ათ. მცხ. (1974). კოქსქიმ., ელექტრომექან., კერამ., რკინაბეტონის ნაკეთობათა და სამშენებლო დეტალების ქ-ნები, რკინიგზის ტრანსპ. საწარმოები. დაარსდა 1957.

**აველიანედა** (Avellaneda), ქალაქი არგენტინაში, დიდი ბუენოს-აირესის სამხრ.-აღმ. გარეუბანი. 459 ათ. მცხ. (1969). სარკინიგზო კვანძი, ნავსადგური. ხორცკომბინატი, საფეიქრო, ნავთობგადასამუშ., ტყავ-ფეხსაცმლის მრეწველობა.

**ავენარიუსი** (Avenarius) რიხარდ (19. XI. 1843, პარიზი, — 18. VIII. 1896), შვეიცარიელი ფილოსოფოს-პოზიტივისტი, *ემპირიოკრიტიციზმის* ფუძემდებელი. ციურიხის უნ-ტის ფილოსოფიის პროფესორი 1877-იდან.

ა-ის ფილოს. სისტემაში ცენტრ. ადგილი უკავია წმინდა ცდის ცნებას; წმინდა ცდა მას წარმოდგენილი აქვს „მესა“ და „გარემოს“ მტკიცე კოორდინაციის სახით. ა. გვერდს უვლის ფილოს. ძირითად საკითხს და ცდილობს დადგეს მატერიალიზმსა და იდეალიზმზე მაღლა. წმინდა ცნობიერებას თვლის ნამდვილ სინამდვილედ და მეტაფიზიკის წინააღმდეგ ბრძოლის საბაბით სრულიად უარყოფს ტრანსსუბიექტურ რეალობას. ა-ის აზრით, ცდის მთელი შინაარსი ამოიწურება „შეგრძნებებით“ და „ქარაქტერებით“, რ-ებიც *ინტროექციის* გაუქმების შემდეგ ფსიქოფიზიკურად ნეიტრალურ მოვლენებად უნდა გავიაზროთ. ამით ა. აყენებს სოლიფსისტურ დებულებას და ფილოსოფიას უკან, *ბერკლისა* და *იუმის* სუბიექტური იდეალიზმისაკენ ეწევა. ჭეშმარიტებას ა. ამყარებს ბიოლ. პრინციპზე: თეორიის მეცნ. ღირებულება იზომება ემპირიული მონაცემების გააზრებისათვის საჭირო ენერგიის რაოდენობით. მოვლენების ახსნის მოთხოვნას ა. თვლის მითოლოგიის გადმონაშთად და შემეცნების იდეალად სრულსა და მარტივ აღწერას აცხადებს.

ა-ის რეაქციული ფილოს. კონცეფციის საფუძვლიანი კრიტიკა მოცემულია ვ. ი. ლენინის „მატერიალიზმსა და ემპირიოკრიტიციზმში“ (1908, გამოიცა 1909). ბურჟ. ფილოსოფია, კერძოდ *ლოგიკური პოზიტივიზმი*, ა-ის მოძღვრებას დღესაც იყენებს მატერიალიზმთან ბრძოლის დროს.

*თხზ*.: Критика чистого опыта, т. 1—2, СПб., 1907—08; О предмете психологии, М., 1911; Философия как мышление о мире согласно принципу наименьшей меры силы, СПб., 1913; Человеческое понятие о мире, М., 1909.

*ლიტ*.: ბოჭორიშვილი ა., რ. ავენარიუსი, მის წგ.: ფსიქოლოგიის პრინციპული საკითხები, ნაწ. 1, თბ., 1957; Аксельрод Л., Против идеализма, М.—П., 1922; Викторов Д., Эмпириокритицизм или философия чистого опыта, М., 1908; Вундт В., О наивном и критическом реализме, М., 1910; Плеханов Г. В., Materialismus militans, Избр. философские произв., т. 3, М., 1957.

**ავენისი,** სოფელი დუშეთის რ-ნში (ანანურის სოფსაბჭო), მდ. არაგვის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 840 *მ*, დუშეთიდან 16 *კმ*. ანანურის მეცხოველეობის საბჭ. მეურნ., დაწყ. სკოლა, საშ. სკოლა სოფ. ანანურში (3 *კმ*).

**ავენტინის ბლოკი,** იტალიის ოპოზიციური ანტიფაშისტური პარტიებისა და პოლიტ. დაჯგუფებების ბლოკი, შეიქმნა 1924 ფაშისტების მიერ პარლამენტის დეპუტატის ჯ. *მატეოტის* მკვლელობის საპასუხოდ. ოპოზიციურად განწყობილმა დეპუტატებმა დატოვეს პარლამენტი და შექმნეს მისი საპირისპირო ახალი პოლიტ. ცენტრი „ოპოზიციურ ფრაქციათა კომიტეტი“, რ-მაც ა. ბ-ის სახელწოდება მიიღო (*ავენტინუსის ბორცვის* ანალოგიით). ა. ბ-ში გაერთიანდნენ სახ. (კათოლიკური), რესპ. და სოციალ. პარტიები, აგრეთვე უპარტიონი. ბლოკს შეუერთდნენ კომუნისტებიც, რ-ებიც მოითხოვდნენ გადამწყვეტ ბრძოლას (საყოველთაო პოლიტ. გაფიცვას, გადასახადებზე უარის თქმას, კომიტეტის ანტიპარლამენტად გამოცხადებასა და სხვ.). მაგრამ ბლოკში შემავალმა სხვა პარტიებმა ჯ. *ამენდოლას* მეთაურობით მხარი არ დაუჭირეს კომუნისტთა წინადადებას და უარი თქვეს ფაშიზმის წინააღმდეგ რაიმე გადამწყვეტ ბრძოლაზე. კომუნისტი დეპუტატები კვლავ დაუბრუნდნენ პარლამენტს, რათა ანტიფაშისტური ბრძოლის ტრიბუნად გამოეყენებინათ იგი. 1926 მუსოლინის ფაშისტურმა მთავრობამ ა. ბ-ის მოღვაწეობა აკრძალა.



გაიუს ოქტავიანე ავგუსტუსი. I ს. ვატიკანის მუზეუმი.

**ავენტინუსის ბორცვი** (Mons Aventinus), ავენტინი, ერთ-ერთი იმ 7 ბორცვიდან, რ-ებზეც ძვ. რომი იყო გაშენებული. პატრიციებისა და პლებეების ბრძოლების დროს (ძვ. წ. V ს.) ა. ბ-ს პლებეები აფარებდნენ ხოლმე თავს. აქ იდგა სერვიუს ტულიუსის აგებული დიანას ტაძარი და სემპრონიუს გრაკქუსის აგებული თავისუფლების ტაძარი.

**ავერბახი** მიხეილ იოსების ძე [17(29). V. 1872 — 29. VII. 1944], საბჭ. ოფთალმოლოგი. სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1939), მეცნ. დამს. მოღვაწე, სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1943). 1895 დაამთავრა მოსკ. უნ-ტის სამედ. ფაკ-ტი. ა-ის მრავალრიცხოვან სამეცნიერო შრომებში განხილულია თეორ. და პრაქტ. ოფთალმოლოგიის უმნიშვნელოვანესი პრობლემები (*რეფრაქცია* თვალისა, *სიბრმავე*, *გლაუკომა*, *ტრაქომა* და სხვ.). ა-მა შეიმუშავა და დანერგა თვალის ოპერაციის ახალი მეთოდები. დააარსა და ხელმძღვანელობდა მოსკ. II სამედ. ინ-ტისა და ექიმთა დახელოვნების ცენტრ. ინ-ტის თვალის სნეულებათა კათედრებს. 1935-იდან გარდაცვალებამდე განაგებდა ჰელმჰოლცის სახ. ოფთალმოლოგიის ცენტრ. ინ-ტს. იყო მოსკ. თვალის ექიმთა საზ-ბის ერთ-ერთი დამაარსებელი, ხოლო შემდეგ ამ საზ-ბის თავ-რე. სსრკ მედიც. მეცნ. აკადემიას დაწესებული აქვს ა-ის სახ. ყოველწლიური პრემია საუკეთესო ნაშრომისათვის ოფთალმოლოგიაში.



მ. ავერბახი.

**ავერკამპი** (Avercamp) ჰენდრიკ (25. I. 1585, ამსტერდამი, — 15. V. 1634, კამპენი), ჰოლანდიელი ფერმწერი. XVII ს. ჰოლანდ. რეალიზმის ადრეული ეტაპის წარმომადგენელი, მცირე ზომის ჟანრულ-პეიზაჟური სურათების ავტორი. მისი ნაზვერცხლისფერი გამით შესრულებული ზამთრის პეიზაჟები მოციგურავეთა ფიგურებით ჩინებულად გადმოსცემს ქალაქის პანორამის სიღრმეს, სუსხიან ჰაერს („ციგურებზე სრიალი“, ა. პუშკინის სახ. სახვ. ხელოვნ. მუზეუმი, მოსკოვი).

**ავეროესი** (Averroes), არაბი ფილოსოფოსის მუჰამად *იბნ რუშდის* ლათინიზებული სახელი.

**ავეროიზმი,** არაბ ფილოსოფოს *იბნ რუშდისა* (ავეროესის) და მისი მიმდევრების ფილოს. კონცეფცია, მიმდინარეობა შუა საუკ. ფილოსოფიაში. ა-ს საფუძვლად უძევს არისტოტელეს თხზულებათა იბნ რუშდისეული კომენტარები, რ-ებიც დასავლეთის სწავლულთათვის ცნობილი გახდა XIII ს. დასაწყისში მიხეილ

სკოტის, ჰერმანუს ალემანუსისა და სხვ. ლათინური თარგმანებით. არისტოტელეს ავეროისტული ინტერპრეტაცია უპირისპირდება იმ დროისათვის უკვე გამოკვეთილ სქოლასტიკურ და *ალექსანდრე აფროდისიელისეულ* ინტერპრეტაციებს. ა-ის უდიდესი წარმომადგენელი ევროპაში იყო *სიგერ ბრაბანტელი,* რ-ის მოძღვრება, აშკარა ანტისქოლასტიკური ტენდენციების გამო, 1277 ოფიციალურად დაგმო პარიზის ეპისკოპოსმა, ხოლო თომა აკვინელმა დაწვრილებით გააკრიტიკა. ა-ში მთავარია დებულება სამყაროს მარადიულობის შესახებ, გონების ანუ ინტელექტის რიცხობრივი ერთადერთობის შესახებ. ამ კონცეფციის მიხედვით, ინტელექტი ადამიანთა გარეშე არსებობს, ხოლო ადამიანს უნარი აქვს დაეუფლოს მას; აქედან დაასკვნიდნენ, რომ პიროვნული სული მოკვდავია, უკვდავი კი უპიროვნო ინტელექტია. ა-ის კიდევ ერთი მთავარი დებულების მიხედვით, ჭეშმარიტებას ორმაგი ბუნება აქვს. აზრი შეიძლება ფილოსოფიურად ჭეშმარიტი იყოს, თეოლოგიურად კი — ყალბი და პირიქით. ამით ა. ერთმანეთს უპირისპირებდა ცოდნასა და რწმენას. ა-მა დიდი გავლენა მოიპოვა ევროპის უნ-ტებში, განსაკუთრებით გავრცელდა ექიმთა შორის (ნიკოლეტო ვერნია, ალესანდრო აკილონი და სხვ.). 1513 ბენვენტის საეკლესიო კრებამ დაგმო ა. არისტოტელიზმთან ერთად.

*ლიტ.*: ბაქრაძე კ., ახალი ფილოსოფიის ისტორია, თბ., 1969, გვ. 17; Ренан Э., Аверроэс и аверроизм, пер. с франц., К., 1903; Трахтенберг О. В., Очерки по истории зап.-европ. ср.-век. философии, М., 1957.

**ავესტა** (Avesta), ძვ. ირანელთა რელიგიის (*ზოროასტრიზმის*) უძველესი ლიტერატურული ძეგლი; ამჟამად ფარსებისა (ინდოეთში მცხოვრები ზოროასტრელების) და გებრების (ირანელი ზოროასტრელების) სალვთისმსახურო წიგნია. ა-ს უძველესი ნაწილები განეკუთვნება ძვ. წ. I ათასწლეულს; იგი ირანის, შუა აზიის, ავღანეთისა და აზერბაიჯანის ხალხების კულტ., მითოლ. და საგმირო ეპოსის უაღრესად საყურადღებო ცნობებს შეიცავს. ა-ის ტექსტის შინაარსი ევროპას პირველად ფრანგმა მეცნიერმა ანკეტილ-დიუპერონმა (1731—1805) გააცნო; ზოროასტრელი ქურუმების (დასტურების) მეშვეობით მან ინდოეთში შეისწავლა ფარსების რელიგია, ა-ის ენა და 1771 გამოაქვეყნა ა-ის ფრანგული თარგმანი „ზენდ-ავესტის“ სახელწოდებით, რის გამოც დამკვიდრდა არასწორი ტერმინი: „ზენდური ენა“. „ზენდ-ავესტა“ ნიშნავს ძირითად ტექსტს კომენტარიითურთ და მომდინარეობს საშ. სპარსული apastāk („ფუძე“, ანუ ძირითადი ტექსტი) და zend (ცოდნა, განმარტება) ფორმისაგან. გადმოცემით, ე. წ. დიდი ა. (რ-იც ჯერ კიდევ ალექსანდრე მაკედონელის ლაშქრობამდე არსებულა) შეიცავდა 21 წიგნს, ე. წ. ნასკს. მათი შინაარსი გადმოცემულია ზოგიერთ საშ. სპარსულ ძეგლში. ა. პირველად *არშაკიდების* დროს (ძვ. წ. 250 —. ახ. წ. 224) ჩაიწერა. საბოლოოდ ჩამოყალიბდა VI ს-ში, *სასანიანების* დროს. ა. 5 ნაწილისაგან შედგება: 1. იასნა (ავესტ. yasna — ლოცვა, თაყვანისცემა) — ძირითადი ლიტურგიკული ნაწილი, შეიცავს 72 თავს. ამათგან განსაკუთრებით მნიშვნელოვანია ე. წ. გათები — სალექსო საზომით დაწერილი საგალობლები, რ-ებიც თვით ლეგენდარულ *ზარათუშტრას* მიეწერება; 2. ვისპრედი (visp-red; ავესტური visperatava — ყველა მსაჯული, ყველა უფალი) შეიცავს 24 თავს (karde), სხვადასხვა ღვთაებისადმი მიძღვნილ ლოცვებსა და თაყვანისცემას; 3. ვიდევდატი ანუ ვენდიდადი (ავესტ. vidaevo-dāta — დევთა საწინააღმდეგო კანონი) შეიცავს 22 თავს, აქ გადმოცემულია *აჰურამაზდას* მიერ ქვეყნის შექმნის, ოქროს ხანისა და მეფე იამას ლეგენდები. მასში უმთავრესად აღწერილია მორწმუნე ზოროასტრელისათვის სავალდებულო ქცევის ნორმები. 4. იაშტა (yašta — ქება) შინაარსით ა-ს უძველესი ნაწილია, შედგება ბუნების ძალებისა და ციური მნათობებისადმი მიძღვნილი 22 ლოცვა-ჰიმნისაგან. მასში შემონახულია მითოლოგიური სახეები და სიუჟეტები (ანაჰიტა, მითრა და სხვ.); 5. ხორდა ავესტა (საშ. სპარს. xurtak apastak— მცირე ავესტა) — ეს კრებული შედგენილია იმ მცირე მოცულობის ლოცვებისა და ფრაგმენტებისაგან, რ-თა ცოდნაც აუცილებელია საერო პირთათვის.

*გამოც.*: ავესტა, გალობა 9, გათა-გალობა 29, 30, 44, 45, კრ.: არმაღანი. აღმოსავლური მწერლობის ნიმუშები, თბ., 1965; ახვლედიანი გ., ავესტიდან (თარგმანი კომენტარებითურთ), «ჩვენი მეცნიერება», 1924, № 1; Anquetil-Duperron A. H., Zend-Avesta, ouvrage de l' Zoroastre, v. 1—3, P., 1771.

*ლიტ*: Соколов С. Н., Авестийский язык, М., 1961; Duchesne-Guillemin J., La religion de l'Iran ancien, P., 1962 (ბიბლიოგრ.).

*მ. ანდრონიკაშვილი.*

**ავესტური დამწერლობა,** ირანული დამწერლობის ერთ-ერთი სახეობა, რ-ითაც ზოროასტრული საღვთო წერილის ტექსტებია დაწერილი. შედგება 50 ნიშნისაგან. ამ ნიშნებს აშკარად გამოხატული კურსივის ხასიათი აქვთ. ა. დ. ენათესავება, ერთი მხრით, ფალაურ დამწერლობას, ხოლო მეორე მხრით, ფარსულ დამწერლობას, რის გამო ზოგიერთი მკვლევარი მას „შერეულ“ ანბანად მიიჩნევს. ფარსულ და ფალაურ დამწერლობებთან ასეთსავე მიმართებას ამჟღავნებს *არამეული დამწერლობის* ის სახეობა, საიდანაც *არმაზული დამწერლობა* მომდინარეობს. ამიტომ გამორიცხული არაა შესაძლებლობა, რომ ა. დ-ს არამეული დამწერლობის მსგავსი ვარიანტი ედოს საფუძვლად. ა. დ-ის ძეგლები ორგვარია: ინდური (უძველესი ტექსტები წარმოდგენილია XIII—XIV სს. ძეგლებით) და სპარსული, რ-იც, მიუხედავად იმისა, რომ გვიანდელ (XVII ს.) ხელნაწერებშია დაცული, უფრო ზუსტად ასახავს ტექსტს. ა. დ-ში განვითარებულია ხმოვანთა სისტემის ამსახველი ნიშნები, რასაც ბერძნულის გავლენას მიაწერენ

*ლიტ.*: Церетели Г. В., Армазское письмо и проблема происхождения грузинского алфавита, «Эпиграфика Востока», 1948—49, кн. 2—3; Diringer D., The alphabet, L., 1949; Junker H. F., Das Awestalphabet und der Ursprung der armenischen und georgischen Schrift, «Caucasica», 1925—27. *გ. წერეთელი.*

ავესტური დამწერლობა.

| | | | |
|---|---|---|---|
| [illegible] | ა | [illegible] | ჯ |
| [illegible] | ა̄ | [illegible] | კ |
| [illegible] | ა̄ | [illegible] | ფ |
| [illegible] | ა̊ | [illegible] | ბ |
| [illegible] | ე | [illegible] | ვ/ვ̂/ |
| [illegible] | ე̄ | [illegible] | ლ |
| [illegible] | ɩ | [illegible] | მ |
| [illegible] | ɩ̄ | [illegible] | ნ |
| [illegible] | ო | [illegible] | ნ̣ |
| [illegible] | ო̄ | [illegible] | ნ́ |
| [illegible] | ი | [illegible] | რ |
| [illegible] | ი̄ | [illegible] | უ |
| [illegible] | უ | [illegible] | უუ |
| [illegible] | უ̄ | [illegible] | ს |
| [illegible] | ნგ | [illegible] | ს |
| [illegible] | კ | [illegible] | ზ |
| [illegible] | ხ | [illegible] | შ |
| [illegible] | გ | [illegible] | შ |
| [illegible] | ღ | [illegible] | შ |
| [illegible] | ჯ | [illegible] | ჟ |
| [illegible] | ჩ | [illegible] | ჲ |
| [illegible] | ვ | [illegible] | ჰ |
| [illegible] | ტ | [illegible] | ჰ. |
| [illegible] | თ | [illegible] | ხ³(ხ̂) |
| [illegible] | დ̣ | [illegible] | ნ,მ |

**ავესტური ენა,** ძვ. ირანული ენის დიალექტი, რ-იც შემონახულია ზოროასტრიზმის საღვთო ტექსტების კრებულში — *ავესტაში.* ა. ე. მნიშვნელოვნად განსხვავდება ე. წ. აქემენიდების ლურსმული წარწერების ენისაგან, რ-იც ძვ. ირანულის მეორე დიალექტია და ძვ. სპარსული ეწოდება. ძეგლის მიხედვით გამოიყოფა ორი დიალექტურ-ქრონოლოგიური ფენა: ადრეული ავესტური, რ-საც საფუძვლად უდევს ძვ. წ. VII—VI სს. ირანულის ერთ-ერთი დიალექტი. ამ დიალექტზე შესრულებულია სალექსო საზომით დაწერილი 17 გათა (საგალობელი), რ-თაც *ზარათუშტრას* მიაწერენ. ამ ფენას სპეც. სამეცნ. ლიტ-რაში გათურსაც უწოდებენ. გვიანი ავესტურია სასანიანების ხანაში ფალაური ანბანით ჩაწერილი ტექსტი, რ-საც თან ახლავს ფალაური თარგმანი და კომენტარები. დედანს საშ. სპარსულად ეწოდა apastāk („ფუძე“; ანუ ძირითადი ტექსტი; ახ. სპარს. — avistā), ხოლო დანარჩენს zend (ცოდნა, განმარტება). ავესტის ამ დიალექტურ-ქრონოლოგიურ ფენას მოგვიანებით ევროპელებმა უმართებულოდ უწოდეს ზენდური ენა. ა. ე-ზე ავესტის გარდა არაფერი შემორჩენილა. ვარაუდობენ, რომ ძეგლის შექმნის ეპოქაშივე იგი უკვე მკვდარი ენა იყო. როგორც სალვთისმსახურო ენა, იგი დღემდე შემოინახეს ინდოეთში მცხოვრებმა ზოროასტრიზმის ფარსმა მიმდევრებმა.

*ლიტ.*: ახვლედიანი გ., ავესტიდან (თარგმანი კომენტარებითურთ), «ჩვენი მეცნიერება», 1924, № 1; Соколов С. Н., Авестийский язык, М., 1961; Bartholomae Chr., Awestasprache und Altpersisch, Bd. 1, Stras., 1896; მისივე. Altiranisches Wörterbuch, 2. Aufl., B., 1961.

*გ. ახვლედიანი.*

**ავეშეჯიბარზონდი,** ავშაჯიბარზონდი, ულელტეხილი კავკასიონის მთავარ ქედზე. სიმაღლე 3200 *მ*; მდ. ლარულის ხეობას (სამხრ. ოსეთის აო) აკავშირებს მდ. არდონის (ჩრდ. კავკასია) ხეობასთან. ულელტეხილზე თოვლიან-ყინულიანი საცალფეხო გზაა.

**ავეჯი,** საზოგადოებრივი და საცხოვრებელი ბინის მოსაწყობი ნივთები, დგამი. არსებობს ძირითადად ორი ტიპისა: საყოფაცხოვრებო და სპეციალური. პირველს განეკუთვნება სკამი, სავარძელი, მაგიდა, საწოლი, ტახტი, კარადა და ა. შ., მეორეს — სათეატრო, სასკოლო, სალაბორატორიო, საბიბლიოთეკო და სხვ. ა.; მზადდება ა-ის კომპლექტი ერთი ან რამდენიმე ოთახისათვის (საწოლი, სასტუმრო, სამუშაო ოთახებისათვის; ერთ-, ორ-, ან

საბავშვო ბაღის ავეჯი. ორიარუსიანი ოთხადგილიანი საწოლები, მაგიდა და სკამი. არქიტექტორ-კონსტრუქტორები ი. და გ. მარჯანიშვილები. 1972.

საერთო ოთახის ავეჯი. ქუთაისის ავეჯის ფაბრიკა. 1972.

საბავშვო ბაღის ავეჯი. გასახდელი კარადები. არქიტექტორ-კონსტრუქტორები ი. და გ. მარჯანიშვილები. 1972.


1


2


3


4


5


6


7


8


9

ქართული ხალხური ავეჯი: 1. ტახტი (ლოგინი); 2, 4. სამამაცო სკამი; 3. კიდობანი; 5. ტაგრუცი (მაქალოზი); 6. სკივრი (ყველა—საქართველოს სახელმწიფო მუზეუმი. თბილისი); 7, საკურცხილი (მესტიის მხარეთმცოდნეობის მუზეუმი); 8. სკამლოგინი; 9. საქალო სკამი (ორივე—საქართველოს სახელმწიფო მუზეუმი. თბილისი).

სამოთახიანი ბინისათვის); არსებობს აგრეთვე კომბინირებული ა. (საწოლ-სავარძელი). ა-ს უტილიტარული დანიშნულება აქვს, მაგრამ ამავე დროს ზომით, ფუნქციით, მხატვრული ფორმითა და ჩუქურთმა-სამკაულების ხასიათით იგი მჭიდროდ უკავშირდება შენობის ინტერიერს. ა-ის კეთება ძველთაგანვე გამოყენებითი ხელოვნების ერთ-ერთი დარგი იყო. ხალხური ა-ის მაღალმხატვრულ ნიმუშებში ხალხის ყოფა-ცხოვრება, მისი ეროვნ. თავისებურება და გემოვნება მჟღავნდებოდა.

ძვ. ეგვიპტესა და ძვ. სამყაროს სხვა სახელმწიფოებში გაბატონებული კლასების კუთვნილი ა. მზადდებოდა ძვირფასი მასალისაგან (ხის იშვიათი ჯიშები, სპილოს ძვალი, ოქრო), გამოირჩეოდა სადა და მდგრადი კონსტრუქციით და მდიდრული დამუშავებით (ხეზე ჭრა, ინკრუსტაცია და ა. შ.). ანტიკური საბერძნეთის დახვეწილი და ჰარმონიული ფორმის ყოფით ა-ს მომდევნო ეპოქებშიც არ დაუკარგავს მხატვრული მნიშვნელობა. ძვ. რომში ჩვეულებრივი ხის ა-ის გარდა მზადდებოდა გრეხილი ა., საავეჯე მასალად იყენებდნენ ბრინჯაოსაც და მარმარილოსაც. შუა საუკუნეებში შეიქმნა ახალი სახისა და ფორმის ა. საცხოვრებელი და საკულტო შენობებისათვის (კარადები, გავალაკიანი საწოლები, საფსალმუნეები, კათედრები და სხვ.). რომანული სტილის შედარებით მარტივი და ტლანქი ა-გან განსხვავებით, გოტიკური უფრო დახვეწილი იყო. სრულყოფილი პროპორციებითა და ახლებური მხატვრული დამუშავებით გამოირჩეოდა აღორძინების ხანის ა., განსაკუთრებით იტალიასა და საფრანგეთში. ამ დროს შემოიღეს ა-ის დამუშავება არქიტექტ. ორდერის ელემენტებით — პილასტრებით, კარნიზებით, ზოლურებით; იყენებდნენ აგრეთვე ხეზე ჭრას, ფერწერას, *ინტარსიას*. *ბაროკოს* ა-ში (XVII ს.) ჭარბადაა ჩუქურთმა-სამკაულები. აბსოლუტიზმის ეპოქაში საფრანგეთში შეიქმნა ნაირსახოვანი პარადული ავეჯი. *ამპირის* (XIX ს. I მეოთხედი) ა. გამოირჩევა იმპოზანტურობითა და სამკაულის სიჭარბით.



ფარაონ ტუტანპამონის ტახტი. კედარი. ფურცლოვანი ოქრო. ძვ. ეგვიპტე. ძვ. წ. XIV ს. ეგვიპტის ეროვნელი მუზეუმი. კაირო.



ასპიოს ეკლესიის (შვეცია) რომანული სტილის სავარძელი. ხე. XI—XII სს.

XIX ს. II ნახევარში, არქიტექტურისა და გამოყენებითი ხელოვნების დაკნინების პერიოდში, მკვეთრად ეცემა ა-ის მხატვრული ღირსება. ძველი ფორმების უპრინციპო მიბაძვა, დამუშავების სიტლანქე, მოჩვენებითი ფუფუნების იერი უგემოვნობის დაღს ასვამს იმდროინდელ ა-ს. XIX—XX სს. მიჯნაზე ა-ის „ახალი სტილის“ შექმნის ცდებს „მოდერნის“ პრეტენზიული, ღვლარჭნილი ფორმები მოჰყვა. თანამედროვე ა. დღევანდელი არქიტექტურის არსს, XX ს. ესთეტიკურ შეხედულებებს ეხამება. დიდი ყურადღება ექცევა ა-ის მოხაზულობას, ფორმას, უტილიტარულ მხარეს, ჰიგიენურობას.

ქ ა რ თ უ ლ ი ხალხური ა. საუკუნეების მანძილზე იქმნებოდა. მას თვალსაჩინო ადგილი უჭირავს ქართული ხითხუროობის ხელოვნებაში. გამოირჩევა ოავისი კონსტრუქციით, მხატვრული შემკულობით, ახასიათებს ლაკონიურობა, ფუნქციის ზედმიწევნით გათვალისწინება, ეროვნ. კოლორიტი.



კ. ი. რ ო ს ი. ამპირის სტილის დივანი. ხე. 1820. რუსული მუზეუმი. ლენინგრადი.



ბაროკოს სტილის კარადა. ხე. გერმანია. XVII ს. კერძო კუთვნილება. მიუნხენი.

ქართული ხალხური ა. დანიშნულების მიხედვით რამდენიმე ჯგუფად იყოფა: საწოლი, სასხდომი, სატრაპეზო და სათავსებელი ა.; განსაკუთრებით მრავალფეროვანია საწოლად (საძილედ) განკუთვნილი დგამის ნაირსახეობანი: სკამ-ლოგინი, ტახტი, საწოლი, მერხი (მეფი), აკვანი, ლაჭანი. აღმ. საქართველოს მთიანეთში საწოლად იყენებდნენ გრეხილ ავეჯსაც (ჩაფი, ჯინი). საწოლი ა-ის აღსანიშნავად ქართულ წერილობით ძეგლებში X ს-მდე „სარეცელი“ და „ცხედარი“ გვხვდება. X—XVII სს-ში „სარეცელს“ „ტახტი“ ენაცვლება.

სასხდომი ა-იდან აღსანიშნავია „სამამაცო“ (საკაცო) სკამი, სავარძელი (საკარცხული, „სამარტი სკამი“), კერის სკამები — „ჩიკა“, „ჩიტა“ (სამფეხა) და სხვ.; „სკამი“ წერილობით წყაროებში სასხდომი ა-ის სხვა სახელებთან (სელი, დასაჯდომელი) ერთად იხსენიება („ვეფხისტყაოსანი“, „ხელმწიფის კარის გარიგება“ და სხვ.), სიტყვა „სკამი“ (სამამაცო სკამი) „მრავალთ სასხდომელ“ ა-ს აღნიშნავდა. სავარძელი ნახსენებია ოშკის ბიბლიაში (წგნ. IV მეფეთა, 4, 10). ქართულ ეთნოგრ. ყოფაში გავრცელებულ სავარძელთაგან თავისი დანიშნულებითა და დახვეწილი ფორმებით სვანური „საკურცხილ“ გამოირჩევა. იგი ოჯახის უფროსის საპატიო სკამი იყო.

სატრაპეზო ა-ა ხონჩა-ტაბლები. ტაბლა პურობისათვის განკუთვნილი სუფრაა, რ-იც ძვ. ქართ. წერილობით ძეგლებში მაგიდის მნიშვნელობით იხმარებოდა. ეთნოგრ. ყოფაში სხვადასხვა მოყვანილობისა და დანიშნულების სუფრები გვხვდებოდა: ხევსურული „ტაბლანი“, მთიულური „ტაბლა“, თუშურ-ფშაურ-მოხეური — ხონჩა. ეს უკანასკნელი სამ ან ოთხფეხიანი იყო. თუშეთში ხონჩას დანიშნულების მიხედვით განასხვავებდნენ. „საკეტავიანი ხონჩა“ სასტუმრო იყო, „სახორცა ხონჩა“ კი სვანურ „ლაზრულ ტაბაგის“ მსგავსად მხოლოდ ხორცის დასადებად იხმარებოდა. მთიულეთ-გუდამაყარში სამფეხა მრგვალი ტაბლა გვხვდება. ამგვარ სუფრებს განეკუთვნება სვანური „ფიჩქიც“.

მრავალფეროვანია სათავსებელი ა. — კიდობანი, სკივრი, ზანდუკი, ხელყუთები (ტაგრუცი, კროჭი, მაქალიზი), აგრეთვე კედლებში ჩაშენებული თარო-ბუჯერები, თახჩა და ა. შ.; კიდობანი ხის ა-ის ყველაზე გავრცელებული ძველი სახეობაა. „ვეფხისტყაოსანში“ იგი იარაღის სათავსოსა და ტაჰტრევანის მნიშვნელობით იხსენიება. ხევსურეთსა და თუშეთში კიდობანს კარადის მსგავს რამდენიმეგანყოფილებიან დგამს უწოდებენ. დღეს კიდობანი უმთავრესად მარცვლეულის შესანახად იხმარება (მაგ., „სულადის კიდობანი“).

ქართული ხალხური ა-ის ერთ-ერთი თავისებურებაა ორნამენტაცია ანუ „დაჭრელება“. ორნამენტი („ჭრელი“) ა-ის მეტად დამახასიათებელი კომპონენტია და თავდაპირველად ძვ. ხალხურ რწმენა-წარმოდგენებს უკავშირდებოდა, დღეს კი მხოლოდ ნივთის დეკორატიულ გაფორმებას ემსახურება. ხალხური ა-ის ჩუქურთმის ძირითადი მხატვრული მოტივები იყო: „ბორჯღალა“ (მზე), „ხუთა“ (ვარსკვლავი), „ხატი“ (ჯვარი) და სხვ.

ხალხური ა-ის ზოგიერთი სახეობა დაკავშირებული იყო ისეთ ჩვევებთან, როგორიცაა უფროსების პატივისცემა და სტუმართმასპინძლობა: ოჯახის უფროსის, საპატიო სტუმრისა და დიასახლისის სკამები კერასთან, მამაკაცებისათვის განკუთვნილი მერხი, რ-ის ადგილიდან დაძვრა იკრძალებოდა და გაყრის შემთხვევაშიც კი ოჯახში რჩებოდა. „სამამაცო“ და „სადიაცო“ ადგილები, ისე როგორც ინტერიერში ადგილსამყოფელი, „ყვერფნკერანის“ მხარეებით განისაზღვრებოდა. მარჯვენა მხარეზე საკაცო მერხი იდგა, მარცხენაზე კი საქალო. კერის გამიჯვნა საკაცო და საქალო მხარეებად გამოწვეული იყო შრომის დანაწილებით საოჯახო მეურნეობაში მამაკაცსა და ქალს შორის.

ა ვ ე ჯ ი ს წ ა რ მ ო ე ბ ა. ა-ის დასამზადებლად ძირითადად იყენებენ მერქანს, აგრეთვე ლითონს, პლასტმასას, მინას, ქსოვილს, ტყავსა და საფენ მასალებს. მერქნის ა-ის დამზადების ტექნოლ. პროცესი მოიცავს შემდეგ ეტაპებს: შრობა, გამოჭრა, ღუნვა, მოფანერება, კვანძების აწყობა და მოპირკეთება.

მერქანს ფიცრების ან ნამზადის სახით აშრობენ საშრობ კამერებში გამთბარი ჰაერით ან აირით, ცალკეულ შემთხვევებში კი — ინდუქციური გახურების დანადგარებით შექმნილ მაღალი სიხშირის ელექტრულ ველში. გამომშრალი მასალისაგან გამოიჭრება პირველადი ნამზადი, რ-იც ჩარხზე დამუშავების შემდეგ მზა დეტალის სახეს იღებს. დეტალები და კვანძები იჭრება ხის დასამუშავებელ (მრგვალ სახერხ სარანდ, კოტასაჭრელ, საბურღ, სახერხ და სხვ.) ჩარხებზე. მრუდე დეტალები ან ღუნვით მზადდება, ან ღუნვის პროცესში მერქნის თხელი შრეების შეწებებით. ა-ის აწყობა მექანიზებულია (იხ. *ავეჯის მრეწველობა*). ლამაზი გარეგანი სახის მისაცემად ნაწარმს ხის სხვადასხვა ჯიშის ფანერით ან პლასტმასის ფურცლებით აპირკეთებენ (იხ. *მერქნის მოპირკეთება*). თანამედროვე საწარმოებში ა-ის გალაქვის და გაპრიალების პროცესები მექანიზებულია.

**ავეჯის მრეწველობა,** ხის დასამუშავებელი მრეწვ. დარგი, რ-იც ამზადებს საყოფაცხოვრებო და საზ. შენობების ავეჯს. რევოლუციამდელ რუსეთში ა. მ. ჩამორჩენილი იყო. ავეჯის 90%-ს კუსტ. და ნახევრად კუსტ. საწარმოები ამზადებდნენ. ოქტომბრის რევ. შემდეგ ა. მ. სწრაფად განვითარდა. ძირფესვიანად გარდაიქმნა და გაფართოვდა მოსკოვის, ლენინგრადის, ივანოვოს, მაიკოპის, ტაგანროგის, მახაჩყალის, სიმფეროპოლის

ავეჯის ძველი საწარმოები. აიგო ახლები მოსკოვში, ლენინგრადში, ერევანში, ბაქოში, ჩისტოპოლში, შუმერლინში, სტალინგრადში და სხვ.; დიდი სამამულო ომის დროს ქვეყნის დას. რაიონების საწარმოები ძლიერ დაზარალდა, მაგრამ ა. მ-ის პროდუქციის გამოშვება უკვე IV ხუთწლედის ბოლოს 1940-თან შედარებით 30%-ით გაიზარდა.

ა. მ-ის აღდგენასა და სწრაფ განვითარებას ომის შემდგომ პერიოდში ხელი შეუწყო საწარმოთა აღჭურვამ თანამედროვე მოწყობილობით, სრულყოფილი ტექნოლოგიური პროცესებისა და წარმოების ნოვატორთა მოწინავე გამოცდილების დანერგვამ, შრომატევადი პროცესების მექანიზაციამ და წარმოების ავტომატიზაციამ. ნედლეულისა და ნახევარფაბრიკატების ახალ სახეობათა, კერძოდ, ლითონის, პლასტმასის, ქსოვილების, აგრეთვე ტყავის შემცვლელების გამოყენებამ შესაძლებელი გახადა სადა, მოხერხებული კონსტრუქციის, ფაქიზი ფორმისა და ლამაზად მოპირკეთებული ავეჯის ახალი მოდელების შექმნა. 1971 სსრკ-მა დაახლოებით 3,1 მლრდ. მან. ავეჯი გამოუშვა.

საქართველოში ა. მ. ინდუსტრ. საფუძველზე 1921-იდან ვითარდება. აშენდა თბილ. ავეჯის საწარმოო გაერთიანება „განთიადი", მარელისის გრეხილი ავეჯის ფ-კა, ახალდაბის, ქუთაისის, ბათუმის ფ-კები, თბილ. გრეხილი ავეჯის ფ-კა და სხვ.; 1967 ა. მ-ის საერთო პროდუქციამ 5,7-ჯერ გადააჭარბა ომამდელ (1940) დონეს. ავეჯის წარმოების 90% საქართველოში თავმოყრილია საქ. სსრ ხე-ტყისა და ხის დასამუშ. მრეწვ. სამინისტროს სისტემაში. საქართველოში 1973 დაახლ. 46 მლნ. მან. ავეჯი დამზადდა.

სოციალ. ქვეყნებიდან ა. მ. განვითარებულია ჩეხოსლოვაკიაში, უნგრეთში, პოლონეთსა და რუმინეთში. ამ ქვეყნებში ავეჯს საექსპორტოდაც ამზადებენ. კაპიტალ. ქვეყნებიდან ავეჯის უმნიშვნელოვანესი მწარმოებელია ინგლისი, საფრანგეთი, ავსტრია, აშშ, ბელგია, ჰოლანდია, ფინეთი, იაპონია და სხვ.

**ავთანდილ შულავრელი,** XVIII ს. ქართველი ხუროთმოძღვარი. ააშენა ბარაკონის ღვთისმშობლის ტაძარი სოფ. წესთან (ამბროლაურის რ-ნი). მისი სახელი მოხსენიებულია აღმ. ფასადის წარწერაში: „ამისი ოსტატი შულავრელი ავთანდილ, ვინც ნახოთ, შენდობა ბძანეთ". მეორე წარწერის მიხედვით, ძეგლი 1753 აუგიათ. ტაძარი ძვ. ქართ. გუმბათოვანი ხუროთმოძღვრების ერთ-ერთი უკანასკნელი ნიმუშია.

**ავთენტიკური განმარტება,** იხ. სტ. *განმარტება სამართლის ნორმისა.*

**ავთენტიკური კილოები** (ბერძნ. authentikos—ნამდვილი), დიატონური ბუნებრივი კილოების ნაირსახეობა შუა საუკ. მუსიკაში. იხ. *შუა საუკუნეების კილოები.*

**ავთენტიკური ტექსტი** (ბერძნ. authentikos—ნამდვილი), რაიმე დოკუმენტის (კანონის, ხელშეკრულების და სხვ.) ნამდვილი, სარწმუნო ტექსტი. საერთაშ. სამართალში — ამა თუ იმ ენაზე შედგენილი *საერთაშორისო ხელშეკრულების* ტექსტი, რ-იც მხარეების მიერ სარწმუნოდ არის აღიარებული. ორ სახელმწიფოს შორის დადებული ხელშეკრულება ჩვეულებრივ შედგენილია ამ სახელმწიფოთა ენებზე და ორივე ტექსტი, როგორც წესი, ავთენტიკურია (თანაბარი ძალის მქონეა). როცა მრავალი სახელმწიფო დებს ხელშეკრულებას, იგი მხოლოდ რამდენიმე ენაზე იწერება და ეს ტექსტები ითვლება ავთენტიკურად. საერთოდ, თვით ხელშეკრულებაშია აღნიშნული, თუ რომელ ენაზე შედგენილ ტექსტს თვლიან მხარეები ავთენტიკურად.

**ავთვისებიანი კატარული ცხელება** საქონლისა (Coryza gangraenosa bovum), მწვავე ინფექციური არაკონტაგიოზური დაავადება, რ-ის დროსაც საქონელს უვითარდება კუჭ-ნაწლავის ტრაქტის, ცხვირის, ხორხის, ბრონქებისა და თავის ქალას დანამატური ღრუს ლორწოვანი გარსის კრუპოზული ანთება, უზიანდება თვალები და ცენტრ. ნერვული სისტემა. დაავადებას იწვევს ვირუსი. ა. კ. ც-ით შეიძლება დაავადდეს ყველა ჯიშისა და ასაკის (ხშირად 1—4 წლის) ხარ-ძროხა. აღწერილია კამეჩის, ცხვრის და ზოგიერთი სხვა ცხოველის დაავადების ცალკეული შემთხვევაც. დაავადების საინკუბაციო (ფარული) პერიოდია 3—4 თვე და მეტი, ხანგრძლივობა — 4—20 დღე, სიკვდილიანობა — 90%-მდე. დიაგნოზი ისმება კლინიკური, პათოლ.-ანატ. და ეპიზოოტოლ. მონაცემების საფუძველზე. მკურნალობა: სპეც. თერაპია დაუმუშავებელია. იყენებენ გულის საშუალებებს; რეზორცინს, ლიზოლს ნაწლავების დეზინფექციისათვის; ავტოჰემოთერაპიას; ანტიბიოტიკებს — სტრეპტომიცინსა და ტერამიცინს; კარგია დაავადებული ცხოველის პირისა და ცხვირის ღრუს გამორეცხვა გვირილის ნახარშით და ასეპტიკური ნივთიერების სუსტი ხსნარით. პროფილაქტიკა: ცხოველთა სრულფასოვანი კვება, დაავადებულთა იზოლირება, შენობების დეზინფექცია, ცხვრისა და საქონლის ერთმანეთისაგან გამიჯვნა.

**ავთვისებიანი სიმსივნე,** იხ. სტ. *სიმსივნე.*

**ავთვისებიანი შეშუპება** (Oedema malignum), აიროვანი განგრენა, ჭრილობითი აიროვანი შეშუპება, ცხოველისა და ადამიანის მწვავე სპორადული ინფექციური დაავადება, რ-ის დროს სწრაფად ვრცელდება ანთებითი შეშუპება, ვითარდება დაზიანებული ქსოვილის ნეკროზი და მთელი ორგანიზმის ინტოქსიკაცია. ა. შ-ის გამომწვევი, ანაერობული სპორის წარმომქმნელი მიკროორგანიზმი ორგანიზმში იჭრება კანის, ლორწოვანი გარსისა და სხვა ქსოვილების დაზიანებული ადგილიდან. დაავადების აღმძვრელი ფართოდ არის გავრცელებული ბუნებაში, გვხვდება ნიადაგში, დანაკელიანებულ მიწაში, ცხოველის ნაწლავების შიგთავსში. ა. შ-ით ავადდება ყველა შინაური ცხოველი, იშვიათად — ხორცის მჭამელი ცხოველი და ფრინველი, ზოგჯერ კი — ადამიანიც (იხ. *აიროვანი განგრენა*). საინკუბაციო (ფარული) პერიოდი 12 — 72 *სთ* გრძელდება. ავადმყოფობის პროცესში ვითარდება საერთო მოვლენები: ტემპ-რა მატულობს, გული მოქმედება სუსტდება, სიკვდილის წინ ტემპ-რა ეცემა. ცხენი კვდება დაავადების პირველი კლინიკური ნიშნების გამომჟღავნებიდან 12—36, ხოლო ზოგჯერ 60 *სთ* შემდეგ, ღორი — 2—5 დღის შემდეგ. მკურნალობა: ქსოვილის ინფილტრატისა და მკვდარი ნაწილის ამოკვეთა, ანტისეპტიკური საშუალებისა და ანტიტოქსიკური შრატის გამოყენება. პროფილაქტიკა: ჭრილობის ანტისეპტიკური დამუშავება და ჭუჭყისაგან დაცვა.

**ავთიგენური მინერალები** (ბერძნ. autos — თვით და genesis — წარმოშობა, authigenes — ადგილობრივი წარმოშობისა, თვითმყოფადი), დანალექი ქანების მინერალები, რ-ებიც წარმოიშობა სედიმენტაციის დროს ან მოგვიანებით ნივთიერების გადაკრისტალების გზით. ნათლად ავლენენ თავიანთ კრისტ. ფორმებს. ფართოდ არის გავრცელებული დანალექ ფორმაციებში. ა. მ. წარმოშობის დროის მიხედვით შეიძლება იყოს: სინგენეტური — ქანის წარმოშობის თანადროული, დიაგენეტური — ქანის საბოლოო გაქვავებამდე გაჩენილი და ეპიგენეტური — ქანის შეცვლის შედეგად წარმოშობილი. ა. მ-ა კარბონატები, ხსნადი მარილები, მადნეული მინერალები, ნაწილობრივ კვარცი, ბარიტი, ცელესტინი, მინდვრის შპატი, ცეოლითები და ზოგიერთი თიხის მინერალი.

**ავია...** (ლათ. avis — ჩიტი, ფრინველი), რთული სიტყვის პირველი შემადგენელი ნაწილი. აღნიშნავს საავიაციოს, ავიაციისას. მაგ., ავიასპორტი, აკიატექნიკოსი, ავიაფოსტა.



ამერიკული ავიამზიდი «ენტერპრაისი».

**ავიამზიდი,** წყალზედა საბრძოლო ხომალდი — მაღალმანევრული მცურავი საავიაციო ბაზა. ა-ის მთავარი საბრძოლო საშუალებაა ბირთვული და ჩვეულებრივი მუხტიანი რაკეტებით, ყუმბარებითა და ტორპედოებით შეიარაღებული საგემბანო ავიაცია (თვითმფრინავები, შვეულმფრენები). ა-ს აქვს აგრეთვე საზენიტო რაკეტული დანადგარები და 76—127 *მმ* კალიბრის არტილერია. ა. პირველად I მსოფლიო ომში (1914—18) გამოიყენეს; II მსოფლიო ომში (1939—45) ა. იყო აშშ-ის, იაპ. და ინგლ. საზღვაო ფლოტების მთავარი დამრტყმელი ძალა. ამჟამად არსებობს დამრტყმელი და ნავსაწინაღო, ჩვეულებრივი და ატომური ა-ები. დამრტყმელი ა-ის დანიშნულებაა საგემბანო ავიაციისა და რაკეტული იარაღის მოქმედების ფარგლებში მტრის მიწისზედა ობიექტებისა და სახმელეთო ჯარის მოსპობა, ზღვებსა და ბაზებზე ხომალდების, პაერში ან აეროდრომზე ავიაციის განადგურება, დესანტის გადასხმის უზრუნველყოფა და საოკეანო კომუნიკაციების დაცვა. ნავსაწინაღო ა-ის დანიშნულებაა ღია ზღვაში მტრის წყალქვეშა ნავების ძებნა და განადგურება.

აშშ-ის უძლიერესი ა. „ენტერპრაისი" 90 ათ-მდე *ტ* წყალწყვისაა, ავითარებს 65 *კმ/სთ* სიჩქარეს; 8 ატომური რეაქტორის სიმძლავრეა 300 ათ. *ცხ. ძ*, ცურვის სიშორე 700 ათ. *კმ*, ასაფრენი ერდოს სიგრძეა 336 *მ*, სიგანე 76 *მ*, ხომალდის წყალშიგი — 11,3 *მ*. შეიარაღებულია ორი შეწყვილებული საზენიტო რაკეტული დანადგარით. ხომალდზე თავსდება დაახლ. 100 გამანადგურებელი მოიერიშე (ატომურიარაღიანი) და სხვ. ტიპის თვითმფრინავი; შეუძლია იქონიოს სხვადასხვა სიმძლავრის ატომური საბრძოლო მასალის დიდი რაოდენობა. ეკიპაჟი 3—4 ათ. მეზღვაურისაგან შედგება. მისი აგება დაჯდა 450 მლნ. დოლარი.

*ლიტ.*: Справочник по иностранным флотам, М., 1966. *მ. ჯინჭარაძე.*

**ავიამოდელიზმი,** საფრენ აპარატთა მოდელების კონსტრუირება და აგება ტექ. ან სპორტ. მიზნით. ტექნიკური ა-ის მიზანია საფრენი აპარატების შესაქმნელად საჭირო სამეცნ.-ტექ. ექსპერიმენტის უმნიშვნელოვანეს ამოცანათა გადაწყვეტა. თანამედროვე საფრენ აპა-



თვითმფრინავის მოდელის გაშვება.

რატთა აგება შეუძლებელია მათი მოდელების *აეროდინამიკურ მილში* გამოუცდელად. სსრკ-ში ს პ ო რ ტ უ ლ ი ა. სპორტის ერთ-ერთი მასობრივ-ტექ. სახეა. ა-ის პირველი წრეები ჩამოყალიბდა 1923 მოსკოვში, ლენინგრადში, თბილისში, ორენბურგსა და სხვ. ქალაქებში. მომდევნო წლებში მრავალი ქალაქისა და სოფლის პიონერთა სახლებში, სკოლებში, ნორჩ ტექნიკოსთა სადგურებსა და აეროკლუბებში შეიქმნა ა-ის წრეები, სექციები, კაბინეტები და ლაბორატორიები. ავიამოდელისტთა პირველი შეჯიბრება გაიმართა საფრანგეთში 1905, რუსეთში — 1910. 1926-იდან ავიამოდელისტთა საკავშ. შეჯიბრება ყოველწლიურად ტარდება. 1936-იდან სსრკ ავიამოდელიზმის ცენტრ. სპორტული კლუბი ავიაციის საერთაშ. ფედერაციის (ფაი) წევრია. სსრკ-ში მიღებულია ორი სახის სპორტ. ავიამოდელები. ს პ ო რ ტ უ ლ შ ე ჯ ი ბ რ ე ბ ა თ ა მ ო დ ე ლ ე ბ ი და ს ა რ ე კ ო რ დ ო მ ო დ ე ლ ე ბ ი. ფრენის ხასიათის მიხედვით ორივე სახე შეიცავს მოდელების სამ კატეგორიას: ა) თავისუფლად მფრინავი მოდელები (პლანერი, რეზინისძრავიანი და ტაიმერული დგუშისძრავიანი თვითმფრინავები, შვეულმფრენი, მფრინავი ფრთა, ოთახში საფრენი და ექსპერ. მოდელები); ბ) კორდული მოდელები (ჩქარული, სარბოლი, საპილოტაჟო, საჰაერო ბრძოლისა, თვითმფრინავის კოპიო-მოდელი); გ) რადიოსამართი მოდელები (თვითმფრინავის რადიომოდელი, პლანერის რადიომოდელი).

სსრკ-ში ავიასამოდელო სპორტს ხელმძღვანელობს არმიის, ავიაციისა და ფლოტის ხელშემწყობი საკავშ. ნებაყოფლობითი საზ-ბა (დოსააფ) და სსრკ-ის ავიასამოდელო სპორტის ფედერაცია. დოსააფი 1950-იდან გამოსცემს ჟურნ. „Крылья Родины“, 1966-იდან — სამეცნ. - ტექ. ჟურნ. „Моделист-конструктор“. ავიამოდელების ფრენის მსოფლიო აბსოლ. რეკორდებია (1973): ფრენის სიშორე — 378 *კმ* და 756 *მ* (სსრკ), ხანგრძლივობა — 19 *სთ* და 19 *წმ* (ნორვეგია), სიმაღლე — 8205 *მ* (აშშ), სიჩქარე — 397,6 *კმ/სთ* (სსრკ).

*ლიტ.*: მეთოდური სახელმძღვანელო ავიასამოდელო დარგში, დამუშ. ბ. კრასლავსკის ხელმძღვ., თბ., 1954; ქ ვ ლ ი ვ ი ძ ე გ., მექანიკურძრავიანი ავიამოდელი და მისი აგება, თბ., 1955; Е р м а к о в А. М., Авиамодельный спорт, М., 1969.

**ავიანე** (Avianus) ფლავიუს (IV ს.), რომაელი პოეტი. ელეგიური დისტიქით დაწერილი იგავ-არაკთა კრებულის (42 იგავი) ავტორი. იყო ეზოპესა და ბაბრიას საკმაოდ მდარე მიმბაძველი. მიუხედავად ამისა, ა-ის თხზულებებს ხშირად იყენებდნენ შუა საუკ. მეიგავენი; მისმა შემოქმედებამ ხელი შეუწყო ევროპ. ლიტრაში იგავ-არაკის ჟანრის განვითარებას.

**ავიასადესანტო თვითმავალი საარტილერიო დანადგარი** (ათსდ), საჰაერო-სადესანტო ჯარების საბრძოლო მანქანა. იყენებენ მოწინააღმდეგის სხვადასხვა ჯავშნიანი ობიექტის გასანადგურებლად. ათსდ სპეციალიზებული მანქანაა. შეიარაღებულია ქვემეხით, ზოგჯერ ტყვიამფრქვევებით, მთლიანად ან ნაწილობრივ დაფარულია ტყვიაგაუვალი ჯავშნით, მოძრაობს საკმაოდ სწრაფად და გამოირჩევა დიდი გამავლობით. თანამედროვე ათსდ 3-იდან 20 *ტ*-მდე იწონის. დესანტის გადასხმის რაიონში გადააქვთ სატრანსპ. თვითმფრინავით ან შვეულმფრენით, გადმოტვირთავენ პარაშუტებით ან თვითმფრინავების დაფრენის შემდეგ.



ა. მოჟაისკის საფრენი აპარატი.





ძმები უ. და ო. რაიტების თვითმფრინავი.



თვითმფრინავი «ბლერიო — XI».



ბ. ქებურია თავისი კონსტრუქციის თვითმფრინავთან.

**ავიასადესანტო ტანკი,** მთლიანად შეჯავშნული მრავალმიზნობრივი საბრძოლო მანქანა (მსუბუქი ტანკი); ახასიათებს კარგი გამავლობა. განკუთვნილია საჰაერო-სადესანტო ჯარების შემადგენლობაში მოქმედებისათვის (აშშ, დიდი ბრიტანეთის და უცხოეთის სხვ. სახელმწიფოები); ზოგჯერ სახმელეთო ჯარების ქვეგანაყოფებშიც იყენებენ როგორც სადაზვერვო ტანკს. თანამედროვე ა. ტ-ს, რ-იც აღჭურვილია წრიულად მბრუნავ კოშკში მოთავსებული ზარბაზნითა და ტყვიამფრქვევით, შეუძლია მოწინააღმდეგის ჯავშნიანი საბრძოლო ტექნიკის დაზიანება, ცოცხალი ძალისა და საცეცხლე საშუალებათა განადგურება. დესანტის გადმოსხმის რ-ნში ა. ტ. გადააქვთ საჰაერო ტრანსპორტით და გადმოტვირთავენ *ავიასადესანტო თვითმავალი საარტილერიო დანადგარის* მსგავსად.

**ავიაცია** (ფრანგ. aviation < ლათ. avis — ფრინველი), ჰაერზე მძიმე საფრენი აპარატებით დედამიწის მიმდებარე საჰაერო სივრცეში ფრენა; ცნება ა. მოიცავს ა-ის მომსახურე პირად შემადგენლობას, მატერ. ნაწილს (თვითმფრინავები, შვეულმფრენები, პლანერები და სხვა საფრენი აპარატები), ავიაბაზებს, აეროდრომებს, სპეც. სამსახურებს და სხვ.; უსაფრთხო ფრენა უზრუნველყოფილია მართვის სპეც. სისტემებით, სახმელეთო რადიოტექ. (მიმყვანი რადიოსადგურები, რადიოშუქურები, რადიოპელენგატორები, მარკერები, რადიონავიგაციის სისტემები, რადიოლოკაციური სადგურები), შუქტექნიკური (სახმელეთო და საბორტო) და პიროტექნიკური მოწყობილობებით. განასხვავებენ ს ა მ ხ ე დ რ ო ა-ს (*სამხედრო-საჰაერო ძალები*) და ს ა მ ო ქ ა ლ ა ქ ო ა-ს (*სამოქალაქო-საჰაერო ფლოტი*).

ჰაერში ფრენის იდეას მრავალსაუკუნოვანი ისტორია აქვს. შორეულ წარსულში ადამიანები კუნთების ძალის გამოყენებით ცდილობდნენ გაფრენას. ლეონარდო და ვინჩიმ ფრინველთა ფრენის გულდასმით შესწავლის საფუძველზე პირველმა სცადა თეორიულად დაესაბუთებინა საფრენი აპარატის შექმნის შესაძლებლობა. მას ეკუთვნის ადამიანის კუნთების ძალით ასამოქმედებელი საფრენი აპარატის რამდენიმე ნახაზი და მექანიკურამძრავიანი შვეულმფრენის სქემა. XIX ს-ში ორთქლის ძრავების განვითარებამ შესაძლებელი გახადა ორთქლისძრავიანი საფრენი აპარატის შექმნა. ასეთი აპარატი 1882—84 ააგო რუსმა გამომგონებელმა ა. მოჟაისკიმ, 1894 — ინგლისელმა კონსტრუქტორმა ჰ. მაქსიმმა (ამ აპარატების აფრენა მარცხით დამთავრდა). ძრავას სიმძიმის გამო ორთქლისძრავიანი თვითმფრინავი ვერ აკმაყოფილებდა ა-ის მოთხოვნებს. XIX ს. მიწურულში, როცა შიგაწვის ძრავა გაუმჯობესდა, შესაძლებელი გახდა მსუბუქი და საკმაოდ მძლავრი საავიაციო ძრავას შექმნა. შიგაწვის ძრავა თვითმფრინავზე პირველად ამერ. მექანიკოსებმა — ძმებმა უ. და ო. რაიტებმა დააყენეს. 1903 ამ თვითმფრინავმა პირველად იფრინა 250 *მ* უმარცხოდ. 1908 რაიტებმა ძრავას სიმძლავრე 25 *ცხძ*-მდე გაზარდეს, თვითმფრინავი კონსტრუქციულად გააუმჯობესეს და მიაღწიეს იმას, რომ მგზავრთან ერთად 1,5 *სთ*. ეფრინათ. რაიტებს მიმდევრები გამოუჩნდნენ ევროპაში, უმთავრესად საფრანგეთში (ა. სანტოს-დიუმონი, ფ. ფერბერი, გ. ვუაზენი, ა. და მ. ფარმანები, ლ. ბლერიო და სხვ.). 1909 კონსტრუქტორ-მფრინავი ლ. ბლერიო ლა-მანშზე გადაფრინდა. 1911 რუსმა მფრინავმა გ. ალეხნოვიჩმა ი. გაკელის კონსტრუქციის სამამულო თვითმფრინავით სარეკორდო სიჩქარით (92 *კმ/სთ*) იფრინა 100 *კმ*-ზე. 1912 მფრინავი ვ. აბრამოვიჩი ბერლინიდან პეტერბურგში გადაფრინდა. სამამულო და მსოფლიო ა-ის პროგრესს ხელი შეუწყვეს მფრინავებმა ა. შიუკოვმა (შიუკაშვილმა), მ. ეფიმოვმა, ა. ვასილიევმა, ბ. როსინსკიმ, ლ. მაციევიჩმა, პ. ნესტეროვმა, ს. უტოჩკინმა, ბ. ქებურიამ და სხვ.; იმის გამო, რომ თვითმფრინავთმშენებლობა ჯერ კიდევ არ იდგა მეცნ. საფუძველზე, ა-ის განვითარებას მრავალი მსხვერპლი ეწირებოდა. თვითმფრინავებს აგებდნენ არა ინჟინრები, არამედ ავიატორები, არ არსებობდა საინჟინრო გაანგარიშებათა მეთოდიკა. ა-ის განვითარებისათვის საჭირო იყო გამოყენებითი აეროდინამიკის შექმნა და დამუშავება. ჯ. კეილი ინგლისში, ო. ლილიენტალი გერმანიაში, ს. ლენგლი და ო. შანიუტი აშშ-ში, დ. მენდელეევი რუსეთში და სხვ. ატარებდნენ პირველ ანალიზურ და ექსპერ. გამოკვლევებს ფრენის თეორიის დარგში. აეროდინამიკის ფუძემდებლად ნ. ჟუკოვსკი ითვლება. მისი ხელმძღვანელობით 1904 მოსკოვის მახლობლად, კუჩინოში, დაარსდა აეროდინ. ინ-ტი.

ს ა ქ ა რ თ ვ ე ლ ო შ ი პირველი საფრენი აპარატის შექმნის ცდა, ზოგიერთი

ცნობით, ეკუთვნის შალვა ერისთავს (1835, სოფ. კარალეთი, ახლანდ. გორის რ-ნი). მრავალი ცდის მიუხედავად, ერისთავის აპარატი სიმძიმის გამო საფრენად არ გამომდგარა. 1907 ბათუმელმა მექანიკოსმა ვ. ბასენსკიმ ააგო პირველი ზამბარიანი საფრენი აპარატი, რ-იც უპილოტოდ 20 *მ* სიმაღლეზე აფრინდა. 1908 საქართველოში ჩამოვიდა გერმანელი აერონავტი ჰ. ტაილორი (ბლექშტაინი), რ-მაც ძმასთან ერთად ბათუმსა და ქუთაისში რამდენიმე საჩვენებელი გაფრენა მოაწყო (1910 წ. 15 მარტს ტაილორი ტრაგიკულად დაიღუპა ქუთაისში). თბილ. გიმნაზიელმა ა. შიუკაშვილმა რუსეთის იმპერიაში ერთმა პირველთაგანმა ააგო პლანერი და 1908 წ. 5 მაისს მახათას მთიდან გადმოფრინდა. 1909 ბათუმის ნავსადგურის ლოცმანს, შორეული ნაოსნობის კაპიტანს ვ. კლიუის აუგია აეროპლანის მოდელი, ნახაზები მოსკოვში გაუგზავნია და პრივილეგია მიუღია. ამავე წლის 9 დეკ. თბილისში ჩამოყალიბდა კავკ. აერონავტთა წრე, რ-შიც გაერთიანდნენ ინჟინრები, ექიმები, ტექნიკოსები და სხვ., მ. შ. იყვნენ ქალებიც. 1910 ამ წრემ კიეველ ნ. დელონეს (1929-იდან სსრკ მეცნ. აკად. წ.-კორ.) ხელმძღვანელობით თბილისში ააგო „დელონეს" სისტემის პლანერი. თბილ. აეროკლუბის თაოსნობით ვაკის მინდორზე საჩვენებელ გაფრენებს აწყობდნენ ბ. *ქებურია*, ს. უტოჩკინი და ა. ვასილიევი. საკუთარი კონსტრუქციის პლანერით ფრენისას დაიღუპა თბილისის ფოსტა-ტელეგრაფის მუშაკი გ. ტერევერკო. აეროპლანის მოქმედი მოდელი დაუმზადებია გამომგონებელ ა. კლდიაშვილს. ა-ის განვითარებაში გარკვეული წვლილი შეიტანეს სხვა ქართველმა მფრინავებმაც: მ. მაჭავარიანმა, მ. აბაშიძემ, გ. ავალიანმა, ვ. ერისთავმა, მ. გრიგორაშვილმა, ძმებმა ალ. და ან. იაკობაშვილებმა, კ. ცომაიამ, ა. სალარაძემ და სხვ. 1923 ს. ორჯონიკიძის ინიციატივით საქართველოში შეიქმნა სამოქალაქო ა-ის სააქციო საზოგადოება „ზაკავია"; 1931 ჩამოყალიბდა საქართვ. საჰაერო ფლოტის სამმართველო, 1914 შეიქმნა აეროკლუბი (უფროსი—ნ. ჯიბლაძე).

ავიაციის განვითარებას ხელი შეუწყო საავიაციო მეცნ. წინსვლამ და თვითმფრინავის სამხ. მნიშვნელობის აღიარებამ. I მსოფლიო ომის დასაწყისისათვის თვითმფრინავთა საფრენოსნო-ტექ. მონაცემები ასეთი იყო: სიჩქარე 99—120 *კმ/სთ*, ფრენის ჭერი — 3 *კმ*, მთლიანი დატვირთვა — 1500 *კგ*. მძიმე თვითმფრინავის შექმნაში თავიდანვე პირველი ადგილი რუსეთმა დაიკავა. 1913 პეტერბურგში რუსეთ-ბალტიის ქ-ნაში ი. სიკორსკის პროექტით ააგეს მსოფლიოში პირველი მრავალძრავიანი თვითმფრინავი „რუსსკი ვიტიაზი". მას მოჰყვა გაუმჯობესებული ტიპის ოთხძრავიანი „ილია მურომეცი", რ-იც შეიარაღებული იყო ბომბებით (800*კგ*-მდე) და 3—7 ტყვიამფრქვევით. მისი საფრენი მასა 7500 *კგ* აღწევდა, თვითმფრინავის ეკიპაჟი 8 კაცისაგან შედგებოდა. I მსოფლიო ომის წლებში გაუმჯობესდა თვითმფრინავთა საფრენოსნო მახასიათებლები, მაგ., გამანადგურებლის სიჩქარე 90—120-იდან გადიდდა 200—220 *კმ/სთ*-მდე, ფრენის ჭერი — 2-იდან 7 *კმ*-მდე.

I მსოფლიო ომის შემდეგ ა. ჯარის დამოუკიდებელ სახეობად გადაიქცა. თანდათან გაუმჯობესდა თვითმფრინავთა საფრენოსნო-ტექ. მონაცემები (ფრენის სიჩქარე, სიშორე და სხვ.), რასაც ხელი შეუწყო ძრავათმშენებლობის პროგრესმა. ძრავას სიმძლავრის ზრდასთან ერთად (2000 *ცხ.ძ*-ზე მეტი) მცირდებოდა მისი კუთრი მასა და საწვავის კუთრი ხარჯი, უმჯობესდებოდა თვითმფრინავის აეროდინ. ფორმა. 1924—33-ში საბჭ. კონსტრუქტორებმა ნ. პოლიკარპოვმა და დ. გრიგოროვიჩმა შექმნეს გამანადგურებლის მრავალი ტიპი ი-1-იდან ი-16-მდე. 1936 ასაკეცშასიანმა გამანადგურებელმა ი-16-მა 525 *კმ/სთ* სიჩქარე განავითარა. ამავე წლებში ა. ტუპოლევის ხელმძღვანელობით შეიქმნა თვითმფრინავთა დიდი ჯგუფი (ანტ-1-იდან ანტ-6-მდე, ანტ-20, ანტ-25). 1939—41 გამანადგურებლის სიჩქარე იყო 600—650 *კმ/სთ*, ფრენის ჭერი — 12 *კმ*, სწრაფაღმავლობა — 3000 *მ*-მდე 2,5—3 *წთ*-ში; ბომბდამშენის სიჩქარემ კი 450—520 *კმ/სთ* მიაღწია. II მსოფლიო ომის წლებში კიდევ უფრო გაუმჯობესდა თვითმფრინავთა აეროდინ. და საფრენოსნო-ტაქტიკური მონაცემები, სსრკ-ში შეიქმნა ა. იაკოვლევის, ს. ლავოჩკინის, ა. მიქოიანის კონსტრუქციის გამანადგურებლები (ლა-5, ლა-7, იაკ-1, იაკ-3, იაკ-9, მიგ-3); აგრეთვე ა. ტუპოლევის, ვ. პეტლიაკოვის კონსტრუქციის ბომბდამშენები (ტუ-2, პე-2) და ს. ილიუშინის მოიერიშე თვითმფრინავი (ილ-2, ილ-10). აშშ-მა დიდ წარმატებებს მიაღწია სტრატეგიული ბომბდამშენების მშენებლობაში (B-17, B-29), გერმანიამ — საშუალო ბომბდამშენების მშენებლობაში (J-88), ინგლისმა — გამანადგურებლების კონსტრუირებაში („სპიდფაირი", „ჰარიკეინი"). ომის დასასრულისათვის დგუშიანძრავიანი გამანადგურებლის მაქს. სიჩქარემ 720 *კმ/სთ* მიაღწია, გაიზარდა ფრენის სიშორე (5000 *კმ*) და პრაქტ. ჭერი (13,5 *კმ*); გაუმჯობესდა ბომბდამშენი ა-ის მაჩვენებლები: სიჩქარე (600 *კმ/სთ*), ჭერი (10,5 *კმ*), ბომბების მასა (3—4 *ტ*).

II მსოფლიო ომის შემდეგ რეაქტიული ძრავების შექმნამ დასაბამი მისცა ტექ. რევოლუციას ა-ში. გაჩნდა თხევადსაწვავიანი რაკეტულძრავიანი თვითმფრინავები. 1941 საბჭ. კონსტრუქტორმა ვ. ბოლხოვიტინოვმა შექმნა თხევადსაწვავიანი რეაქტიული თვითმფრინავი ბი-1, რ-იც 1942 წ. 15 მაისს გამოცადა მფრინავმა გ. ბახჩივანჯიმ. 1943 აშშ-ში პირველად აფრინდა თხევადსაწვავიანი რეაქტიული თვითმფრინავი. 1944 ასეთი თვითმფრინავის ნიმუშები გამოცადეს გერმანიაშიც. გამოცდამ ცხადყო, რომ რეაქტიულ ძრავას შეეძლო ფრენის სიჩქარე 3000—4000 *კმ/სთ*-მდე გაეზარდა. თხევადსაწვავიანი ძრავები შემდეგ ფართოდ გამოიყენეს რაკეტებში. ა-ში დამკვიდრდა ტურბორეაქტიული ძრავა. 1948 რეაქტიულძრავიანი თვითმფრინავით დამყარდა სიჩქარის რეკორდი (1079 *კმ/სთ*). დაიწყო თვითმფრინავის ახალი ფორმების ძიება, რაც *აირის დინამიკის* სწრაფ განვითარებას მოითხოვდა. თანამედროვე აირის დინამიკას საფუძველი ჩაუყარა რუსმა მეცნიერმა ს. ჩაპლიგინმა. დამკვიდრდა ისრისებრი (იხ. *ფრთის ისრისებრობა*) სამკუთხა და თხელი სწორფრთიანი რეაქტიული თვითმფრინავის ტიპი. 1971-თვის გამანადგურებლის მაქს. სიჩქარე გახდა 3000—3500 *კმ/სთ*, ფრენის ჭერი — 30 — 36 *კმ*, ფრენის სიშორე — 3200 *კმ*; მძიმე (სტრატეგიული) ბომბდამშენის მაქს. სიჩქარე — 2500 — 3000 *კმ/სთ*, ასაფრენი მასა 220 *ტ*, ფრენის სიშორე — 20—21 ათ. *კმ*. 1974 ფრენის სიჩქარის მსოფლიო რეკორდი 3331,5 *კმ/სთ* უდრიდა.

მცირე კუთრი მასის მქონე ძრავების შექმნამ საგრძნობლად აამაღლა თვითმფრინავთა ენერგოშეიარაღება, რის შედეგადაც შესაძლებელი გახდა შვეულად ასაფრენი თვითმფრინავის შექმნა. სსრკ-ში შეიქმნა ისეთი ზებგერითი მანქანები, რ-თაც ფრენის დროს ფრთის ისრისებრობა ეცვლება. შექმნილია აგრეთვე ამწევძრავიანი და სხვ. თვითმფრინავები.

60-იანი წწ. უცხოური თვითმფრინავებიდან აღსანიშნავია ამერ. გამანადგურებელ-ბომბდამშენი F-4 „ფანტომი", მრავალმიზნობრივი თვითმფრინავი F-111 (რ-ის დამახასიათებელია ფრთის ცვალებადი ისრისებრობა); ფრანგ. გამანადგურებელი „მირაჟ-III" და ბომბდამშენი „მირაჟ-IV"; ვერტიკალურად ასაფრენ-დასაფრენი ინგლ. თვითმფრინავი „ჰარიერი" და სხვ.



გამანადგურებელი ბ'ხაგადამჭრელი.

1968-თვის შვეულმფრენებს თითქმის ყველა განვითარებულ ქვეყანაში აგებდნენ. საყოველთაოდ იქნა აღიარებული საბჭ. კონსტრუქტორ მ. მილის შვეულმფრენთა სერია (მი-2, მი-6, მი-8, მი-10, ვ-12). ამ შვეულმფრენებმა ტვირთამწეობისა და ფრენის სიმაღლის მრავალი მსოფლიო რეკორდი დაამყარეს. ცნობილია აგრეთვე ამერ. მსუბუქი ტურბოხრახნიანი შვეულმფრენი „ბელ იროკეზი", მძიმე შვეულმფრენი CH-47 „ჩინუკი" და სხვ.

ს ა მ ო ქ ა ლ ა ქ ო ა-ის თვითმფრინავების ტიპი 20-იან წწ-ში შემუშავდა. 1927 ამერიკელმა მფრინავმა ჩ. ლინდბერგმა თვითმფრინავ „სუპერმარინ S-6B-ით" პირველმა გადაუარა ატლანტის ოკეანეს. 1929 ა. ტუპოლევის თვითმფრინავ „სტრანა სოვეტოვით" მფრინავთა ჯგუფი ა. შესტაკოვის მეთაურობით მოსკოვიდან ნიუ-იორკში ჩაფრინდა (მარშრუტი: მოსკოვი — კამჩატკა — სან-ფრანცისკო — ნიუ-იორკი; ტრასის სიგრძე — 21242 *კმ*). მ. გრომოვმა თვითმფრინავ ანტ-25-ით შეკრულ წრეში ფრენის მსოფლიო რეკორდი (12211 *კმ*) დაამყარა. 1937 ამავე კონსტრუქციის თვითმფრინავით ვ. ჩკალოვისა და მ. გრომოვის ეკიპაჟებმა ჩრდ. პოლუსს გადაუარეს და აშშ-ში ძირს დაუშვებლად ჩაფრინდნენ. გრომოვმა მსოფლიო რეკორდი დაამყარა შორს ფრენაში პირდაპირი და ტეხილი მარშრუტით. 1939 მფრინავმა ვ. კოკინაკიმ ს. ილიუშინის კონსტრუქციის თვითმფრინავით (ცკბ-30-

ს ა ბ ჭ ო თ ა ს ა მ გ ზ ა ვ რ ო თ ვ ი თ მ ფ რ ი ნ ა ვ ე ბ ი ს ძ ი რ ი თ ა დ ი მ ო ნ ა ც ე მ ე ბ ი (1973 წ.)

| თვითმფრინავის ტიპი | მგზავრთა ტევადობა (კაცი) | სიჩქარე (*კმ/სთ*) | ფრენის მაქს. სიშორე *კმ* |
|---|---|---|---|
| მაგისტრალური | | | |
| ტუ-144 | 121 | 2500 | 6500 |
| ილ-62 | 186 | 900 | 9200 |
| ილ-62მ | 198 | 920 | 10500 |
| ტუ-114 | 170 | 770 | 8950 |
| ტუ-154 | 164 | 1000 | 6000 |
| ტუ-104ბ | 100 | 900 | 3100 |
| ილ-18დ | 122 | 650 | 6500 |
| ან-10ა | 100 | 630 | 4000 |
| ტუ-134 | 72 | 870 | 3250 |
| ტუ-134ა | 76 | 900 | 3000 |
| ტუ-124 | 56 | 800 | 2100 |
| ადგილობრივი ხაზების | | | |
| ან-24 | 50 | 450 | 2000 |
| იაკ-40 | 32 | 600 | 1500 |
| ილ-14მ | 36 | 320 | 1750 |
| ლი-2 | 24 | 220 | 2000 |
| ან-2 | 10 | 190 | 850 |

ით) გრენლანდიას გადაუარა და ძირს დაუშვებლად ჩაფრინდა კანადაში (8000 *კმ*). ომის შემდგომ წლებში სსრკ-ში შეიქმნა ილიუშინის კონსტრუქციის დგუშიანი კომფორტული მაგისტრ. თვითმფრინავები ილ-12 და ილ-14. რეაქტიული სამგზავრო თვითმფრინავთმშენებლობა დაიწყო ინგლისში. 1952 სამხრ. აფრიკის ტრასაზე გაუშვეს 60-ადგილიანი ტურბორეაქტიული თვითმფრინავი „კომეტა“. სსრკ-ში რეაქტიული სამგზავრო თვითმფრინავების ექსპლუატაცია 1956-იდან დაიწყო (100-ადგილიანი ტუ-104). 1958 ასეთივე თვითმფრინავი („კარაველა“) ააგეს საფრანგეთში, 1959 — აშშ-ში („ბოინგ-707“). სსრკ-ში 60-იანი წწ. დასაწყისში საექსპლუატაციოდ გადაეცა სხვადასხვა დანიშნულების სამოქალაქო ტურბოხრახნული თვითმფრინავები: ილიუშინის კონსტრ. მაგისტრ. ილ-18, ო. ანტონოვის კონსტრ. მაგისტრ. ან-10 და ან-24; ა. ტუპოლევის ტრანსკონტინენტური ლაინერი ტუ-114 და ახლომაგისტრ. ტურბორეაქტიული ტუ-124. მაღალი ტექ. აღჭურვილობის გამო *აეროფლოტი* მსოფლიოში უდიდეს საავიაციო ორგანიზაციად იქცა. აეროფლოტის *ავიახაზების* საერთო სიგრძე 800 ათ. *კმ*-ია (1973).

1967 სსრკ-ში დაიწყო აეროფლოტის თვითმფრინავთა პარკის განახლება ისეთი ახალი ტიპის მანქანებით, როგორიცაა ილიუშინის კონსტრუქციის შორმაგისტრ. ილ-62, ტუპოლევის ახლომაგისტრ. ტუ-134 და საშუალომაგისტრ. ტუ-154. ადგილ. ხაზების ექსპლუატაციისათვის განკუთვნილია იაკოვლევის კონსტრ. რეაქტიული თვითმფრინავი იაკ—40. 1965 სსრკ-ში აიგო ო. ანტონოვის კონსტრ. გიგანტური სატვირთო თვითმფრინავი ან-22 „ანთეოსი“, რ-საც შეუძლია 700 მგზავრის გადაყვანა 740 *კმ/სთ* სიჩქარით, 1973 კი — ს. ილიუშინის კონსტრ. სატვირთო თვითმფრინავი ილ-76 (ტვირთამწეობა — 40 *ტ*, სიჩქარე — 900 *კმ/სთ*). საბჭ. სამოქალაქო თვითმფრინავთმშენებლობის მძლავრი განვითარების მაგალითია მსოფლიოში პირველი ზებგერითი სამგზავრო თვითმფრინავი (ფრენის სიჩქარე — 2500 *კმ/სთ*) ტუ-144, რ-იც პირველად 1968 გამოცადეს. 1969 დასაწყისში საფრანგეთში პირველად გამოცადეს ინგლის-საფრანგეთის ერთობლივი ზებგერითი სამგზავრო თვითმფრინავი „კონკორდი“. საფრენ-საექსპლუატაციო მახასიათებლებით იგი უახლოვდება ტუ-144-ს.

60-იანი წწ. მიწურულიდან გაჩნდა სამგზავრო თვითმფრინავების მგზავრთტევადობის გაზრდის და ეკონომიურობის გადიდების ტენდენცია. ინერგება მრავალადგილიანი საჰაერო ავტობუსები, ე. წ. აერობუსები A-300 (ევროპა), „ლოკჰიდ-1011“ (აშშ) და ილ-86 (სსრკ). თვითმფრინავთა სიჩქარის, ფრენის სიმაღლისა და სიშორის გაზრდისთვისაც მეცნიერებსა და ინჟინრებს მრავალი პრობლემის გადაწყვეტა მოუხდათ. 60-იანი წწ. დასასრულს სერიული თვითმფრინავების სიჩქარე 2,5—3-ჯერ აღემატებოდა ბგერის სიჩქარეს. ა. ჰიპერბგერითი სიჩქარეების ზონას მიუახლოვდა. 1963—67 „ნორდ-ამერიკენ X-15A-2“ ექსპერ. ჰიპერბგერითმა თვითმფრინავმა 108 *კმ* სიმაღლესა და 7300 *კმ/სთ* სიჩქარეს (*რიცხვი* M=*6,72*) მიაღწია. ისახება ახალი ს ა ა ვ ი ა ც ი ო-კ ო ს მ ო ს უ რ ი დარგი.

დიდ სიმაღლეზე ფრენისათვის შეიქმნა რთული დანადგარები — რეგენერაციული ტიპის ჰერმეტული კაბინები, რ-ებიც უზრუნველყოფენ ეკიპაჟის სიცოცხლისუნარიანობას. ფრენის სიშორისა და ხანგრძლივობის პრობლემას წყვეტს თვითმფრინავის მაღალკალორიული საწვავით გაწყობა ჰაერში (იხ. *თვითმფრინავ-გამწყობი*). პერსპექტიულია აგრეთვე ატომური ძალური დანადგარების გამოყენება. ამ შემთხვევაში ფრენის სიშორე პრაქტიკულად შეუზღუდავია.

მჩქარობლურ ა-ში არსებითი პრობლემაა ეკიპაჟის მიერ გარემო პირობების სწრაფი აღქმა და თვითმფრინავის მართვის საჭირო ოპერაციების მეყსეულად შესრულება. 70-იანი წწ. დასაწყისში თვითმფრინავები აღჭურვეს ელექტრონულ მოწყობილობათა კომპლექსით, რ-იც უზრუნველყოფს მათ ავტომ. მართვას.

ატმოსფეროს ზედა ფენებსა და კოსმოსში ფრენის დიდი წარმატებების მიუხედავად, ჯერჯერობით კვლავ გადასაწყვეტია ზოგიერთი პრობლემა (ატმოსფეროს ქვედა ფენებში უსაფრთხო ფრენა, მოკლე აფრენა-დაფრენის ან ვერტიკალური აფრენის შეხამება მჩქარობლურ ჰორიზონტალურ ფრენასთან და სხვ.). ერთ-ერთი ძნელად გადასაჭრელი პრობლემის — *სითბური ბარიერის* გადასალახავად ცდილობენ შექმნან ახალი კონსტრ. თბოგამძლე ფოლადი და სპეც. თბოსაიზოლაციო მასალა.

თვალსაჩინო მიღწევებმა აეროდინამიკაში, მძლავრი ძრავების, ავტომ. აპარატურის, რადიოელექტრონული მოწყობილობებისა და ახალი ცეცხლგამძლე შენადნობების შექმნამ გზა გაუხსნა ა-ის შემდგომ განვითარებას.

ილუსტრაცია — იხ. ჩანართი, გვ. 65.

*ლიტ.*: ი ა კ ო ვ ლ ე ვ ი ა. ს., ცხოვრების მიზანი, მე-2 შევს. გამოც., თბ., 1969; ჩ ო რ გ ო ლ ა შ ვ ი ლ ი მ., სამამულო ავიაციის კარიბჭესთან, «მეცნიერება და ტექნიკა», 1968, № 4; Гражданская авиация СССР (1917—1967), М., 1968; Н е м и р о в а М., А в а л и а н и Ю, Сквозь годы на крыльях, Тб., 1973; Н е с т е р е н к о Г. Н., Космическая авиация, М, 1969; Х е ч и н о в В. К., История летания в Грузии, ч. 1, Тб., 1935; Ш а в р о в В. Б., История конструкций самолетов в СССР до 1938 года, М., 1969; Я к о в л е в А. С., 50 лет советского самолетостроения, М., 1968.

*რ. კაჭარავა.*


1


2


3


4


5


6


7


8


9


10


11


12

1. ტბ-3; 2. ი-15 ბის; 3. ი-16; 4. ანტ-25; 5. Me-109 (გერმანია); 6. იაკ-3; 7. B-17 (აშშ); 8. ილ-2; 9. მიგ-9; 10. მიგ-15; 11. მიგ-21; 12. ზებგერითი რაკეტამზიდი 201-მ.

**ავიაცია კავშირგაბმულობისა,** დამხმარე დანიშნულების ავიაცია; უზრუნველყოფს კავშირს სხვადასხვა საკომანდო და თანამოქმედ ინსტანციებსა და შტაბებს შორის. შედგება შენაერთების შემადგენლობაში ორგანიზაციულად შემავალი ცალკე საავიაციო ქვედანაყოფებისაგან. აღჭურვილია მსუბუქი თვითმფრინავებითა და შვეულმფრენებით, რ-ებითაც სარდლობა და მეკავშირე ოფიცრები გადაჰყავთ (უმეტესწილად მანევრული ბრძოლების დროს). სპეციალურად მოწყობილ შვეულმფრენებს იყენებენ ჯარე-

ბის მართვის მოძრავ პუნქტებად და რადიოკავშირის რეტრანსლატორებად, ძნელად მისადგომ ადგილებში მათი შემწეობით გაჰყავთ კავშირგაბმულობის სადენიანი ხაზები.

**ავიაცია სამხედრო,** იხ. სტ. *ავიაცია, სამხედრო-საჰაერო ძალები.*

**ავიაცია სამხედრო-საზღვაო ფლოტისა,** *სამხედრო-საზღვაო ფლოტის* ძალთა ერთ-ერთი უმთავრესი და ყველაზე მანევრული სახეობა; განკუთვნილია საბრძოლო ამოცანების გადასაწყვეტად საზღვაო და საოკეანო საომარი მოქმედების რაიონებში. მოქმედებს როგორც დამოუკიდებლად, ისე ფლოტთან, საფრონტო და შორმოქმედ ავიაციასა და ჰაერსაწინაღო თავდაცვის გამანადგურებელ ავიაციასთან ერთად. ორგანიზაციულად ა. ს.-ს. ფ. შედგება საზღვ. რაკეტმზიდი, ნავსაწინაღო და სხვა სახის საავიაციო ნაწილებისაგან. საზღვარგარეთის უმეტეს ქვეყნებში საზღვ. ავიაცია სამხ.-საზღვ. ძალთა შემადგენლობაში შედის. ფლოტთან ერთად მოქმედი პირველი საავიაციო ქვედანაყოფები რუსეთში გაჩნდა ბალტიისა და შავი ზღვის ფლოტებში (1912 — 14). საბჭ. საზღვ. ავიაციის რეგულ. ნაწილები 1918 შეიქმნა. 1930-იან წწ-ში შეიქმნა ბალტიის, შავი ზღვისა და წყნარი ოკ-ის ფლოტების სამხ.-საჰაერო ძალები, ხოლო 1938—40 საზღვ. ავიაცია სსრკ სამხ.-საზღვ. ფლოტის ერთ-ერთი მთავარი შემადგენელი ნაწილი გახდა. ამ დროისათვის შეიქმნა სანაღმო-სატორპედო ავიაციის შენაერთები და ნაწილები. დიდი სამამულო ომის დასაწყისისათვის ა. ს.-ს. ფ. მკვეთრად გაიზარდა რაოდენობრივად, გაუმჯობესდა ტექნიკურად. 1941—45 დიდ სამამულო ომში მან მტრის ორნახევარჯერ მეტი ხომალდი და გემი გაანადგურა ვიდრე ფლოტის სხვა ნაწილებმა. სამხ.-საზღვ. ფლოტის საავიაციო ნაწილების მებრძოლთაგან 241 კაცს მიენიჭა საბჭ. კავშირის გმირის, ხუთს — ორგზის გმირის წოდება. ფლოტის ავიაციის სრულყოფა გრძელდებოდა ომის შემდგომ წლებშიც. სადღეისოდ იგი აღჭურვილია თანამედროვე რეაქტიული რაკეტმზიდი, ნავსაწინაღო და მზვერავი თვითმფრინავებით, რ-თაც შეუძლიათ საბრძოლო ამოცანების გადაჭრა ზღვებისა და ოკეანეების შორეულ რ-ნებში.

**ავიაცია სანიტარული,** განკუთვნილია მოსახლეობისათვის განსაკუთრებით სასწრაფო კვალიფიციური სამედ. დახმარების აღმოსაჩენად. სსრკ-ში 1930 შეიქმნა წითელი ჯვრისა და წითელი ნახევარმთვარის აღმასკომთან. მისი ძირითადი დანიშნულებაა ავადმყოფებისა და დაჭრილთა ევაკუაცია შორეული და ძნელად მისადგომი რაიონებიდან ან ასეთ ადგილებში გადაუდებელი სამედ. დახმარების აღმოსაჩენად ექიმების გადაყვანა და სამედ. ტვირთის გადაზიდვა. აშშ-ში და ზოგ სხვა ქვეყანაში ა. ს. სატრანსპ. ავიაციის შენაერთებში შედის. სსრკ-ში მისი სადგურები 1963-იდან გარდაიქმნა საოლქო, სამხარეო და რესპ. საავადმყოფოების სასწრაფო და გეგმიან-საკონსულტაციო დახმარების განყ-ბებად. სსრკ-ში თვითმფრინავებითა და შვეულმფრენებით აღჭურვილი 160-ზე მეტი ასეთი განყ-ბაა.

**ავიაცია ქვეყნის ჰაერსაწინაღო თავდაცვისა,** ქვეყნის ჰაერსაწინაღო თავდაცვის ჯარების ერთ-ერთი უმთავრესი და ყველაზე მანევრული სახეობა. შედგება გამანადგურებელი ავიაციისა (გა) და დამხმარე ავიაციის ქვედანაყოფებისაგან. გა-ის დანიშნულებაა გაანადგუროს მტრის საჰაერო თავდასხმის საშუალებანი (თვითმფრინავები, ფრთიანი რაკეტები, ავტომ. მოდრეიფე აეროსტატები და სხვ.) დასაცავი რაიონებისა და ობიექტების შორეულ და ახლო მისადგომებთან.

ჰაერსაწინაღო თავდაცვის პირველი გამანადგურებელი საავიაც. რაზმები საბჭ. არმიაში შეიქმნა 1918 მოსკოვის, პეტროგრადის, კრონშტადტისა და ტულის დასაცავად. დიდ სამამულო ომამდე გა-ის ყველა შენაერთი და ნაწილი სამხ.-საჰაერო ძალების შემადგენლობაში შედიოდა. 1942 იანვრიდან კი გა-ის ის ნაწილი, რ-საც ობიექტების დაცვა ჰქონდა მინდობილი, ჰაერსაწინაღო თავდაცვის ჯარების შემადგენლობაში შევიდა და ჯარის დამოუკიდებელ სახეობად იქცა. თვითმფრინავ-გამანადგურებლებს, რ-ებითაც იგი იყო აღჭურვილი, მაღალი საფრენო-ტაქტიკური მონაცემები და ძლიერი სასროლო-საზარბაზნე შეიარაღება ჰქონდა (მიგ-1, მიგ-3, იაკ-1, იაკ-7, იაკ-9, ლაგ-3, ლა-5, ლა-7 და სხვ.). II მსოფლიო ომის შემდეგ მათ რეაქტიული გამანადგურებლებიც დაემატა.

გა-ის მნიშვნელოვანი საბრძოლო თვისებაა: მანევრულობა, დიდი საცეცხლო შესაძლებლობანი, საჰაერო მიზნების განადგურების უნარი დასაცავი ობიექტების შორ მისადგომებთან დღისით თუ ღამით, ყოველგვარ მეტეოროლ. პირობებში.

დ ა მ ხ მ ა რ ე ა ვ ი ა ც ი ა უზრუნველყოფს ქვეყნის ჰაერსაწინაღო თავდაცვის გა-ის, საზენიტო რაკეტული და რადიოტექ. ჯარების საბრძოლო მოქმედებას; შედგება ცალკეული ქვეგანაყოფებისაგან, რ-ებიც აღჭურვილია სატრანსპ. სპეც. დანიშნულებისა და კავშირგაბმ. თვითმფრინავებითა და შვეულმფრენებით.

**ავიაციის დღე,** იხ. *საჰაერო ფლოტის დღე.*

**ავიახაზი,** ა ვ ი ა ტ რ ა ს ა, სატრანსპ. თვითმფრინავების რეგულარული ფრენის დადგენილი მარშრუტი, რ-იც უზრუნველყოფილია აეროდრომებითა და უხიფათო აფრენა-დაფრენისათვის აუცილებელი მიწისზედა მოწყობილობებით (რადიოშუქურები, გამოსაცნობი ნიშნები და სხვ.). პირველი საბჭ. ა., მოსკოვი—ნიჟნი-ნოვგოროდი (ახლანდ. გორკი), გაიხსნა 1923. სსრკ-ში 2,5 ათ-ზე მეტი ა-ა, რ-თა საერთო სიგრძე 600 ათ. *კმ*-მდეა (1972). ეს ა-ები ემსახურება 4 ათ-მდე ქალაქს და დასახლებულ პუნქტს ქვეყნის შიგნით და საზღვარგარეთის 50-მდე ქვეყანას. საქ. სსრ-ში 27 ა-ა. მათი საერთო სიგრძეა 1,7 ათ. *კმ*.

**ავიაჰორიზონტი,** საავიაციო გიროსკოპული ხელსაწყო, რ-იც მფრინავს თვითმფრინავის განივსა და გრძივ დახრილობას უჩვენებს. ა-ის მთავარი ნაწილებია სამი ურთიერთპერპენდიკულარული ღერძის მქონე გიროსკოპი (თავისუფლების სამი ხარისხით) და ქანქარას სისტემის სპეც. ელექტრული საკორექციო მოწყობილობა, რ-იც თვითმფრინავის მანევრირებისას ვერტიკალურად აკავებს გიროსკოპის ღერძს. ა-ის სკალაზე მფრინავი თვალს ადევნებს თვითმფრინავის შემცირებულ სილუეტსა და ხელოვნური ჰორიზონტის ხაზს, რის მიხედვითაც ადგენს თვითმფრინავის მდგომარეობას დედამიწის ჰორიზონტის მიმართ. ისეთი თვითმფრინავებისათვის, რ-თაც შეუზღუდავად შეუძლიათ მანევრირება (მაგ. გამანადგურებელი), ა-ს აქვს სფერული სკალა და საკიდარი ჩარჩო. ზოგჯერ ა. ორი ნაწილისაგან შედგება — ჰორიზონტის მაჩვენებლისა (ა) და გიროგადამწოდისაგან (ბ) (იხ. სურ.). ჰორიზონტის მაჩვენებელი (მიმყოლი სისტემა) მფრინავის კაბინაში დგას და დისტანციურად განლაგებული გიროგადამწოდის (გიროვერტიკალის) ელექტრული სიგნალების მიხედვით უჩვენებს დახრისა და ტანგაჟის კუთხეებს. დამოუკიდებელი გიროგადამწოდის გამოყენებისას მისი სიგნალები შეიძლება გადაეცეს სხვა მომხმარებლებსაც (ავტოპილოტი, საკურსო სისტემა, რადიოლოკაციური სადგური და სხვ.). სწორხაზობრივი ფრენისას ელექტრული ა-ის საერთო ცდომილება არ აღემატება 1°-ს, ხოლო ვირაჟიდან 400 *კმ/სთ* სიჩქარით გამოსვლისას (როცა დახრილობა 20°-ს უდრის)—2°-ს, რაც უზრუნველყოფს თვითმფრინავის მართვას დედამიწის დაუნახავად.

*ლიტ.*: Ф р и д л е н д е р Г. О., К о з л о в М. С., Авиационные гироскопические приборы, М., 1961.







ავიაჰორიზონტი. ა — ჰორიზონტის მაჩვენებელი: 1. თვითმფრინავის სილუეტი; 2. ხელოვნური ჰორიზონტის ხაზი; 3. სილუეტის ცენტრალური წერტილი (ნულოვანი მაჩვენებელი); 4. ტანგაჟის სკალა; 5. დახრილობის სკალა; 6. ტანგაჟის დაცენტრების მაჩვენებელი; 7. სრიალის მაჩვენებელი; 8. ტანგაჟის დაცენტრების სახელური; 9. არეტირის კნოპი. ბ — გიროგადამწოდი.

**ავი ზნე,** იხ. *ეპილეფსია.*

**ავიზო** (იტალ. avviso), ურთიერთანგარიშსწორებაში მომხდარ ცვლილებათა შეტყობინება, რ-საც ერთი კონტრაგენტი უგზავნის მეორეს. ტერმინი „ა.“ განსაკუთრებით ფართოდ იხმარება საბანკო პრაქტიკაში.

**ავილესი** (Aviles), ქალაქი და ნავსადგური ჩრდ. ესპანეთში, ასტურიაში (ოვიედოს პროვინცია), ბისკაის ყურის სანაპიროზე, მდ. ავილესის შესართავთან. 76,3 ათ. მცხ. (1969). მეტალურგია (ფოლადის, ტყვიისა და თუთიის გამოდნობა), ქიმ. მრეწვ.; გააქვთ ქვანახშირი (ასტურიის აუზიდან). თევზჭერა. კურორტი (სალინასის პლაჟი). შუა საუკ. არქიტ. ძეგლები.

**ავილოვი** მიხეილ ივანეს ძე [6(18), IX 1882, პეტერბურგი, — 14. IV. 1954, ლენინგრადი], რუსი საბჭ. მხატვარ-ბატალისტი. რსფსრ სახალხო მხატვარი (1953), სსრკ სამხატვრო აკად. წევრი (1947). მისი მთავარი ნამუშევრებია: „ციმბირელი პარტიზანები“ (1926, სსრკ სახელმწ. რევ. მუზეუმი, მოსკოვი), „დივერსანტის შეპყრობა“ (1937), „პერესვეტის შერკინება ჩელუბეისთან“ (1943, სახელმწ. პრემია, 1946; ორივე რუს. მუზეუმი, ლენინგრ.) და სხვ.; 20-იანი წწ.-იდან ა. პედაგოგიურ მუშაობას ეწეოდა. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლით.

**ავინიონი** (Avignon), ქალაქი სამხრ.-აღმ. საფრანგეთში, პროვანსში, ვოკლუზის დეპარტ. ადმ. ცენტრი. 89 ათ. მცხ. (1969). ნავმისადგომი მდ. რონასა და დიურანსის არხზე, სატრანსპ. კვანძი. საფეიქრო (ძირითადად აბრეშუმის), კვების, ტყავ-ფეხსაცმლის, ქიმ. სასუქების, ლითონგადასამუშ. საწარმოები. ღვინის, ყურძნის, ხილის, ბოსტნეულისა და აბრეშუმის ბოჭკოს ბაზარი. ტურიზმის ცენტრი.

XIV ს. ა. პაპების ადგილსამყოფელი იყო (იხ. *ავინიონის ტყვეობა პაპებისა*). ქალაქი მდიდარია არქიტ. ძეგლებით. განსაკუთრებით აღსანიშნავია პაპების



ავინიონი. პაპების სასახლე. დიდი სააუდიენციო დარბაზი. XIV ს.

**ავისის დინასტია**

| | |
|---|---|
| ჟუან I | 1385/1433 |
| დუარტი I (ედუარდი) | 1433/33 |
| ალფონსო V | 1483/81 |
| ჟუან II | 1481/95 |
| მანუელ I | 1495/1521 |
| ჟუან III | 1521/57 |
| სებასტიან I | 1557/78 |
| ენრიკე I | 1578/80 |

სახელგანთქმული სასახლე — ციხე-დარბაზი (XIV ს., XIV—XV სს. ფრესკებით). ქალაქის ძველ ნაწილს გარს ერტყმის თლილი ქვით ნაგები კოშკებიანი გალავანი (XIV ს. შუა ხანები), აქვეა ქვის დიდი ხიდის — სენ-ბენეზეს (XII—XIII სს.) ნანგრევები და რომანული სტილის საეპისკოპოსო ტაძარი ნოტრ-დამ-დე-დომი (XII ს.) პაპების აკლდამებით. ქალაქის მუზეუმში (1810), რ-იც მისი დამაარსებლის ექიმ კალვეს სახელობისაა, დაცულია ა-ის სკოლის XIV—XVI სს. ნაწარმოებები და სხვა სურათები. ა-ის ირგვლივ ბორცვებზე შემორჩენილია შუა საუკ. თავდაცვითი ნაგებობანი.

ა. შუა საუკ. თეატრ. კულტ. ცენტრი იყო, აქ იმართებოდა თეატრალიზებული სვლები, მისტერიები. 1947-იდან პაპის ყოფილ სასახლეში სისტემატურად ეწყობა თეატრ. ფესტივალები.

**ავინიონის ტყვეობა პაპებისა,** „ბ ა ბ ი ლ ო ნ ი ს ტ ყ ვ ე ო ბ ა“ პ ა პ ე ბ ი ს ა, ავინიონში რომის პაპების იძულებითი ყოფნა 1309—77 (1367—70 გამოკლებით). ა. ტ. პ. გამოიწვია პაპ ბონიფაციუს VIII-ის თეოკრ. მისწრაფებათა მარცხმა საფრ. მეფე ფილიპე IV-თან ბრძოლაში. 1305 პაპად არჩეულმა ფრანგმა *კლემენტ V-მ* ფილიპე IV-ის ზეგავლენით 1309 რეზიდენციად აირჩია ავინიონი, რ-იც ნეაპოლის მეფეს ეკუთვნოდა, 1348 კი პაპმა შეიძინა. ავინიონში პაპებად მომეტებულად ფრანგებს ირჩევდნენ. ავინიონის პაპები (კლემენტ V, *იოანე XXII*, *კლემენტ VI*, *ინოკენტი VI*) თავიანთ პოლიტიკას საფრანგეთის ნება-სურვილს უმორჩილებდნენ. ა. ტ. პ-მ დასცა პაპების ავტორიტეტი. საყოველთაო უკმაყოფილება გამოიწვია მათმა ფისკალურმა პოლიტიკამ (საეკლ. თანამდებობებითა და *ინდულგენციებით* ვაჭრობა, ჯვაროსნული ნაათალი, *ანატები* და სხვ.). ავინიონის პაპები ამ თანხას ფუფუნებასა და პარაზიტულ ცხოვრებას, კარდინალების მოსყიდვას, თავიანთი ნათესავების გამდიდრებას ახმარდნენ. ყოველივე ამან დიდი უკმაყოფილება გამოიწვია კათოლიკურ ქვეყნებში (*მარსილიუს პადუელის* გამოსვლა), გაძლიერდა ეროვნ. ოპოზიცია ინგლისში (ჯონ *უიკლიფის* გამოსვლა, 1366), სახალხო მღელვარება დაიწყო რომში (იხ. *კოლა დი რიენცო*). 1377 პაპ გრიგოლ XI-ის რომში დაბრუნებამ ავინიონის ტყვეობას ბოლო მოუღო, მაგრამ 1378, გრიგოლ XI-ის გარდაცვალების შემდეგ, რომში არჩეულ ურბან VI-ს დაუპირისპირდა ავინიონში არჩეული *კლემენტ VII* და დაიწყო *„დიდი განხეთქილება“* კათოლიკური ეკლესიისა.

*ლიტ.:* Лозинский С. Г., История папства, М., 1961; Mollat G., Les papes d' Avignon (1305—78), 9 éd., P., 1949; Renouard Y., La papauté à Avignon, P., 1954.

**ავისის დინასტია** (Aviz, Avis), პორტუგალიის სამეფო დინასტია 1385—1580. დააარსა *ავისის ორდენის* დიდმა მაგისტრმა ჟუან I-მა (1385—1433). 1580, ენრიკე I-ის გარდაცვალების შემდეგ ესპანეთის მეფე ფილიპე II-მ ხელთ იგდო პორტუგ. სამეფო ტახტი და დინასტიური უნიით დაუკავშირა ესპანეთს. იხ. ნუსხა.

**ავისის ორდენი** (Avizorden), პორტუგალიის სასულიერო-რაინდული ორდენი, დააარსეს *კალატრავის* ორდენის კასტილიელმა რაინდებმა 1147 ან 1148 მავრებთან საბრძოლველად. სახელი ეწოდა ციხესიმაგრე ავისის მიხედვით, რ-იც 1166 უწყალობა ორდენს მეფე ალფონსო I-მა. ორდენს ხელმძღვანელობდა დიდი მაგისტრი, ხოლო 1550-იდან ეს თანამდებობა პორტუგალიის მეფეებს ეკავათ. ა. ო-მა მნიშვნელოვანი როლი ითამაშა პორტუგალიის *რეკონკისტის* ისტორიაში. 1789 ა. ო-მა არსებობა შეწყვიტა.

**ავი სული,** ა ვ ს უ ლ ი, ბ ო რ ო ტ ი ს უ ლ ი, ცრუმორწმუნეობის ნიადაგზე ხალხის წარმოსახვით შექმნილი ზებუნებრივი ძალა, რ-საც თითქოს ვნება მოაქვს ადამიანისათვის. ა. ს-ს მორწმუნე ხალხი სხვა არსებად (ძაღლად, კატად, ხვლიკად და ა. შ.) გარდაქცევის უნარს მიაწერდა. ა. ს-ებად მიაჩნდათ ეშმაკი, კუდიანი, ალი, ქაჯი, ჭინკა, მაჯლაჯუნა, დევი, „ავი ქარი“ და სხვ.; წარმოდგენებმა ა. ს-ზე განვითარებული სახე მიიღო მოგვიანო ხანის ყველა რელიგიაში.

**ავიტაბილე** (Avitabile) პიეტრო დონ, XVII ს. იტალიელი მისიონერი. თეატინელი ბერი, 1626—38 სათავეში ედგა თეატინელთა ორდენის მისიას საქართველოში. მისიის საქმეებთან დაკავშირებით 1631—32 რომს გაემგზავრა და პაპს ვრცელი მოხსენებითი ბარათი წარუდგინა საქართველოს იმდროინდელი შინაპოლიტიკური და სარწმუნოებრივი მდგომარეობის შესახებ. მოხსენებაში (გამოქვეყნდა რომში 1650) აღწერილია *თეიმურაზ I-ის*, აგრეთვე იმამ ყული-ხანის და დაუდ-ხანის (გვარად უნდილაძეების) მოღვაწეობა. 1638-იდან ა. საქართველოდან ინდოეთს გადავიდა, სადაც მას მისიონერულ მოღვაწეობაში ეხმარებოდა გორელი ქართველი კათოლიკე ნასყიდა, ანდრიად წოდებული.

*ბ. გიორგაძე.*

**ავიტამინოზი** (ბერძნ. a — უარყ. ნაწილაკი და ლათ. vitaminum), ვიტამინების უკმარობით გამოწვეული დაავადება. ვითარდება ხანგრძლივი დროის მანძილზე ვიტამინებით ღარიბი საკვების მიღების შედეგად. შეიძლება გამოიწვიოს აგრეთვე ნაწლავებში მონელება-შეწოვის პროცესების დარღვევამ ან ნივთიერებათა ცვლის მოშლამ. შედარებით ხშირია ა-ის სუსტად გამოხატული ფორმა — ჰიპოვიტამინოზი და რამდენიმე ვიტამინის ერთდროული უკმარობა — პ ო ლ ი ა ვ ი ტ ა მ ი ნ ო ზ ი. A ვიტამინის ნაკლებობის დროს აღინიშნება კანის მორუხო შეფერილობა, ქათმის სიბრმავე (იხ. *ჰემერალოპია*), თვალის სიმშრალე, რქოვანას დარბილება-შემღვრევა, ცრემლის გამოყოფის შემცირება და სხვ. $B_1$ ვიტამინის უკმარობა იწვევს *ბერი-ბერის*, PP ვიტამინისა — *პელაგრას*. $B_2$ ვიტამინის უკმარობისას აღინიშნება ენის ლორწოვანი გარსის ანთება, თვალების წვა, სინათლის შიში, ტუჩის კუთხეებში ნასკდომების გაჩენა. $B_{12}$ ვიტამინის უკმარობა იწვევს ადისონ-ბირმერის *ანემიას*, რ-საც თან სდევს საჭმლის მომნელებელი ორგანოების დაზიანება (გასტრიტი, კიბო და სხვ.). C ვიტამინის უკმარობას *სკორბუტი* მოჰყვება, D ვიტამინისას — *რაქიტი* მოზარდ ბავშვებში. ა-ის პროფილაქტიკისა და მკურნალობისათვის საჭიროა შესაბამისი ვიტამინებით მდიდარი საკვებისა და პრეპარატების მიღება. ა-ს ც ხ ო ვ ე ლ ე ბ შ ი ხელს უწყობს ცუდი მოვლა, ერთფეროვანი კვება. უფრო ხშირად ა. ემართება მაკე და მეწველ ცხოველს, მოზარდეულ პირუტყვს (ადრეულ ასაკში), აგრეთვე ავადმყოფ და ნაავადმყოფარ ცხოველებს. უმეტესად თავს იჩენს ზამთრის მეორე ნახევარში და ადრე გაზაფხულზე, როდესაც ნაკლებია ვიტამინებით მდიდარი საკვები. ა. დიდ ზარალს აყენებს მეცხოველეობას: დიდდება სიბერწის პროცენტი, სიკვდილიანობა, ხშირდება აბორტი, მცირდება ცხოველის პროდუქტიულობა, უარესდება პროდუქციის ხარისხი და სხვ. A ვიტამინის უკმარობა იწვევს თვალის დაავადებას, მოზარდეული ცხოველის ზრდაში ჩამორჩენას, D ვიტამინის ნაკლებობა — რაქიტს ანდა მაკე და მოლაქტაციე ცხოველის ოსტეომალაციას. E ა-ს უნაყოფობა მოჰყვება, B ა-ს — ფრინველის პოლინევრიტი, ღორის პელაგრა და სხვ.

*შ. გუგეშაშვილი.*
*ი. გოგილაშვილი.*

**ავიტელინოზი** (Avitellinoses), მცოხნელი ცხოველის ჰელმინთოზური დაავადება. იწვევს ავიტელინის გვარის სხვადასხვა სახეობის პარაზიტული ბრტყელი ჭია, რ-იც წვრილ ნაწლავში ბინადრობს და 3,5 *მ* სიგრძეს და 2,2 *მმ* სიგანეს აღწევს. დაავადება გვხვდება საქართველოში, აზერბაიჯანში, სომხეთში, უკრაინაში, შუა აზიაში და სხვ. იწყება შუა ზაფხულში, განსაკუთრებით ხშირია შემოდგომასა და გაზაფხულზე. დაავადებულ ცხოველს აღენიშნება მომნელებელი და ნერვული სისტემების აშლილობა. აშკარად გამოხატული კლინიკური ნიშნების დროს ავადმყოფობა რამდენიმე საათს გრძელდება და ცხოველის სიკვდილით მთავრდება. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: ცხვრის *დეჰელმინთიზაცია* დარიშხანმჟავა კალის პრეპარატით; დოზა: 6—8 თვის ბატკნისთვის — 0,8 *გ*, ერთ წელზე უხნესისათვის 1 *გ*.

**ავიცებრონი** (Avicebron ან Avencebrol), სოლომონ *იბნ გაბიროლის* ლათინიზებული სახელი.

**ავიცენა** (Avicenna), შუააზიელი ფილოსოფოსისა და მეცნიერის აბუ ალი *იბნ სინას* ლათინიზებული სახელი.

**ავკვეთი,** სოფელი გორის რ-ნში (ქვახვრელის სოფსაბჭო), მდ. ტანის შენაკად ვერის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 1160 *მ*, გორიდან 14 *კმ*. ქვახვრელის კოლ-ბა (მევენახეობა, მებოსტნეობა, მემინდვრეობა, მეცხოველეობა). დაწყ. სკოლა, საშ. სკოლა-ინტერნატი სოფ. ატენში (15 *კმ*), ბ-კა.

**ავლაბარი,** თბილისის ერთ-ერთი უძველესი უბანი. მდებარეობს მდ. მტკვრის მარცხენა მხარეს — რიყეს, ჩუღურეთს, ელიასა და ნავთლუღს შორის. ამჟამად



ავლაბარი. მტკვრის მარცხენა ნაპირი.

# ᲐᲕᲡᲢᲠᲐᲚᲘᲘᲡ ᲙᲐᲕᲨᲘᲠᲘ
## ᲔᲙᲝᲜᲝᲛᲘᲙᲣᲠᲘ ᲠᲣᲙᲐ

ჩრდილოეთი ტერიტორია

ქუინსლენდი

დასავლეთი ავსტრალია

სამხრეთი ავსტრალია

ახალი სამხრეთი უელსი

ტასმანია

1:21 000 000

**დამუშავებითი მრეწველობა**

- შავი მეტალურგია
- ფერადი მეტალურგია
- მანქანათმშენებლობა და ლითონდამუშავება
- გემთმშენებლობა
- ავტომშენებლობა
- ქიმიური
- ნავთობისა
- ცემენტისა
- საფეიქრო
- ხისა
- ქაღალდისა
- კვებისა

**ნიადაგისეულის მოპოვება**

- ქვანახშირი
- მურა ნახშირი
- ნავთობი
- ბუნებრივი აირი
- Fe რკინის მადანი
- Mn მანგანუმის მადანი
- Cu სპილენძის მადანი
- პოლიმეტალური მადანი
- Sn კალის მადანი
- Ni ნიკელის მადანი
- Ti ტიტანის მადანი
- W ვოლფრამის მადანი
- U ურანის მადანი
- Al ალუმინის მადანი
- Au ოქრო
- A აზბესტი
- სუფრის მარილი

**ჰიდროელექტროსადგურები**

- 180 იდან 320 ათას კვტ მდე
- 20 იდან 120 ათას კვტ მდე

ნავთობსადენები

**ნავსადგურების წლიური ტვირთბრუნვა**

- 10 იდან 15 მლნ ტონამდე
- 3 იდან 10 მლნ ტონამდე
- 500 ათასიდან 3 მლნ ტონამდე
- 200 იდან 500 ათას ტონამდე

თევზჭერის ნავსადგურები

მარგალიტის მოპოვების რაიონები

**ს ო ფ ლ ი ს   მ ე უ რ ნ ე ო ბ ა**

- სახორცე მიმართულების საძოვრული მეცხოველეობა (მსხვილი რქოსანი საქონელი)
- სახორცე-სარძეო მიმართულების ინტენსიური საძოვრული მეცხოველეობა (მსხვილი რქოსანი საქონელი)
- საძოვრული ნაზმატყლიანი (მერინოსული) მეცხვარეობა
- მარცვლეული მეურნეობა (უპირატესად ხორბალი და სხვ) სახორცე სამატყლე მეცხოველეობასთან ერთად
- გამოუყენებელი და ნაკლებგამოყენებული მიწები მეცხოველეობის იშვიათი კერებით
- ტყე

**გავრცელების არეალები**

- ბამბა
- შაქრის ლერწამი
- ვენახი
- ბაღები
- ანანასი
- ბანანი
- ზეთისხილი

# ალბანეთი

## ეკონომიკური რუკა







1000 200 0 200 500 1000 1500 2000

1:1 600 000

### დამუშავებითი მრეწველობა

- შავი მეტალურგია
- ფერადი მეტალურგია
- ლითონდამუშავება
- ქიმიური
- ნავთობისა
- საშენი მასალები
- ცემენტისა
- მინისა
- საფეიქრო
- ტყავ ფეხსაცმლისა
- ხისა
- კვებისა
- თამბაქოსი
- მინერალური წყაროები
- ნავთობსადენები
- ჰიდროელექტროსადგურები
- თბოელექტროსადგურები

### ნიაღისეულის მოპოვება

- სუფრის მარილი
- მურა ნახშირი
- ნავთობი
- Fe-Ni რკინა ნიკელის მადანი
- Cr ქრომიტები
- Cu სპილენძის მადანი
- Бu ბიტუმი

### სოფლის მეურნეობა


სიმინდ-ხორბლეულის მეურნეობა მეცხვარეობითა და სითბოს მოყვარული ტექნიკური (ბამბა, თამბაქო) და ხეხილის (ზეთისხილი ლეღვი და ციტრუსები) კულტურებით.


სიმინდ-ხორბლეულის მეურნეობა სახორცე-სარძეო მეცხოველეობითა (მსხვილი რქოსანი საქონელი, ცხვარი) და მეთამბაქოეობით


სიმინდ-ხორბლეულის მეურნეობა და მექარხლეობა, სახორცე სარძეო მეცხოველეობით (მსხვილი რქოსანი საქონელი და ცხვარი)

მთის საძოვრული მეცხოველეობა ბარში სამომხმარებლო მინათმოქმედების კერებით


ა) სახორცე სარძეო მეცხოველეობის (მსხვილი რქოსანი საქონელი და ცხვარი) ჩრდილო რაიონი სიმინდქარბ ნათესებითა და განვითარებული ხე-ტყის სარეწით


ბ) სამხრეთის მეცხვარეობის რაიონი, სადაც ნათესებში ხორბლეული მცირედ სჭარბობს სიმინდს

შედის თბილისის 26 კომისრის სახ. რ-ნში. თანამედროვე ა-ს XI – XIII სს. ისტ. წყაროებში „*ისანი*“ ეწოდება. სიტყვა „ა.“ XIV ს. ჩანს დამკვიდრებული, თუმცა „ა-ის“ პარალელურად „ისანი“ შემდეგაც იხმარებოდა. ა-ის მთავარი უბნები იყო *სოლდებილი* და *მეტეხი*. არქეოლ. მასალის მიხედვით ჩანს, რომ ა-ის ტერიტ. ძვ. წ. I ათასწლეულიდან ყოფილა დასახლებული. XVIII ს-ში ა-ს ორი გალავანი ჰქონდა: ერთი – ა-ის გალავანი, რ-იც მთელ ა-ს ერტყა გარს, და მეორე—თბილისის ანუ ქალაქის გალავანი – ისან-ა-ის ციხის გარშემო, რ-იც მტკვრის მარჯვ. მხარეს მდებარე კალა-თბილისის ციხე-გალავნის გაგრძელება იყო და ფეოდ. ხანის ქალაქის რთულ თავდაცვითს სისტემაში შედიოდა. კალა-თბილისსა და ა-ს შუა მტკვარზე უძველესი დროიდან გადებული იყო მეტეხის ანუ ა-ის ხიდი. ე. წ. ა-ის კარიდან იწყებოდა კახეთის გზა. ა-ში მრავალი სავაჭრო-სახელოსნო, ქართ. და გვიანდ. სომხ. ეკლესია იყო. მატერ. კულტურის ძეგლთაგან ა-ში შემორჩენილია მეტეხის ღვთისმშობლის ტაძარი, დარეჯან დედოფლის სასახლე—„საჩინო“, ფორაქიშვილის დარბაზი, რამდენიმე ეკლესია და სხვ.; ა. თბილისის მუშათა რევ. მოძრაობის ერთ-ერთი კერა იყო. აქ იყო ავლაბრის არალეგალური სტამბა (იხ. *ავლაბრის სტამბა*).

*ლიტ.*: ბ ე რ ძ ნ ი შ ვ ი ლ ი მ., თბილისის გარეგანი სახე XVIII საუკუნეში (ქართ. დოკუმ. მასალის მიხედვით), თბ., 1965; თბილისის ისტორია, შ. მესხიას რედ., თბ., 1958.

*ო. ტყეშელაშვილი.*

**ავლაბრის სახალხო თეატრი,** მუშათა თეატრი თბილისში, დაარსდა 1902 მუშა-ხელოსანთა თაოსნობით. პირველი სპექტაკლი (ზ. ანტონოვის „მე მინდა კნეინა გავხდე“) წარმოადგინა მურაშკოს თეატრის შენობაში. ჰყავდა ქართ., რუს. და სომხ. დასები. 1904 გადავიდა არაქსიანის თეატრში. ა. ს. თ-ის რეპერტუარში იყო იმდროინდელი სოც. პრობლემების ამსახველი ნაწარმოებები. წარმოდგენების შემოსავალი ხშირად მუშათა რევ. ორგანიზაციებს ხმარდებოდა. ქართ. დასს ხელმძღვანელობდა მწერალი ი. იმედაშვილი. სპექტაკლებში ზოგჯერ მონაწილეობდნენ ცნობილი მსახიობები: ვ. აბაშიძე, ა. იმედაშვილი, ნ. გაბუნია, ვ. გუნია. 1919 ა. ს. თ-ს მუშათა კლუბი უწოდეს, 1923 კლუბი გადაკეთდა თბილ. კომკავშირის III რაიკომთან არსებულ დრამწრედ (ხელმძღვანელი გ. დარისპანაშვილი). 1928 წრემ მუშაობა შეწყვიტა.

**ავლაბრის სტამბა,** რ ს დ მ პ კ ა ვ კ ა ს ი ი ს კ ა ვ შ ი რ ი ს კ ო მ ი ტ ე ტ ი ს ა ვ ლ ა ბ რ ი ს ა რ ა ლ ე გ ა ლ უ რ ი ს ტ ა მ ბ ა, დაარსდა 1903 დამლევს თბილისში. სტამბის მოწყობა დავალებული ჰქონდა მიხო *ბოჭორიძეს*. მან შენობის ასაგებად ქალაქის განაპირა უბანი—ავლაბარი შეარჩია. 1903 წ. 7 ოქტ. ქალაქის გამგეობამ ამიერკავკ. რკინიგზის მთავარი სახელოსნოების ყოფილ მუშას დ. როსტომაშვილს, რ-საც აქ იჯარით მიწის ნაკვეთი ჰქონდა აღებული, სახლის აშენების უფლება მისცა და პროექტიც დაუმტკიცა. ბოჭორიძემ კი მშენებლებთან ერთად შეიმუშავა კონსპირაციის გეგმა: შენობის სარდაფქვეშ, ღრმა მიწისქვეშეთში, განზრახული იყო დიდი არალეგალური სტამბის მოწყობა. მშენებლობა რევოლუციონერ მუშებს ალექსანდრე, ნიკო და ვანო ჩოდრიშვილებს, მირიმან და თედო მაღრაძეებს მიანდეს. მოკლე ხანში აშენდა ოროთახიანი სახლი. ერთ ოთახში შესახლდა „დიასახლისი“ ბაბე ბოჭორიძე, მეორეში – მისი „მდგმურები“ (სტამბის მუშები). საიდუმლო სარდაფში კი, სადაც საგანგებოდ გათხრილი ჭის საშუალებით ჩადიოდნენ, მოეწყო სტამბა. ა. ს-ში სხვადასხვა დროს მუშაობდნენ მბეჭდავ-ტრანსპორტიორი გ. ლელაშვილი, ასოთამწყობები ე. კალანდაძე, ტ. ვახტანგოვი, მაკარ და მანასე გოგუაძეები, ვ. წულაძე; სტატიებს წერდნენ და სარედაქციო საქმიანობას ეწეოდნენ ი. სტალინი, ა. წულუკიძე, მ. ცხაკაია, ს. შაუმიანი, ვ. ბობროვსკი, ფ. მახარაძე და სხვ. ისინი ხელმძღვანელობდნენ გაზეთების „*პროლეტარიატის ბრძოლისა*“ და «„პროლეტარიატის ბრძოლის“ ფურცლის» გამოცემას. ა. ს-ში დაიბეჭდა ვ. ი. ლენინის შრომები „სოფლის ღარიბებს“ (გამოიცა სათაურით „სოფლის გაჭირვებულ გლეხ-კაცობას“, 1905), „პროლეტარიატისა და გლეხობის რევოლუციური დემოკრატიული დიქტატურა“ (გამოიცა სათაურით „რევოლუციონური დემოკრატიული დიქტატურა პროლეტარიატისა და გლეხკაცობისა“, 1905), „სამი კონსტიტუცია ანუ სამი წესი სახელმწიფო წყობილებისა“ (გამოიცა სათაურით „სამი კონსტიტუცია, ანუ სამგვარი სახელმწიფო წეს-წყობილება“, 1905), „ცნობა რუსეთის სოციალ-დემოკრატიული მუშათა პარტიის III ყრილობის შესახებ“ (გამოიცა სათაურით „ცნობა III კრებაზე რუსეთის სოც.-დემ. მუშათა პარტიისა“, 1905) და სხვ., ი. სტალინის – „გაკვრით პარტიულ უთანხმოებაზე“, «პასუხად „სოციალ-დემოკრატს“», „ორი შეჯახება“ და სხვ. მთელი ეს ლიტ-რა, აგრეთვე მრავალი პროკლამაცია, ბიულეტენი და ფურცელი იბეჭდებოდა რუს., ქართ. და სომხ. ენებზე. დაბეჭდილ ლიტ-რას როგორც კავკასიაში, ისე მის ფარგლებს გარეთ ავრცელებდნენ გ. ლელაშვილი, კამო, მ. კვარაცხელია, მ. ბოჭორიძე-ჩიტიშვილი, ე. ლომინაძე და სხვ. 1906 მარტს ჟანდარმერიამ ა. ს-ის კვალს მიაგნო, 15 აპრ. კი გაჩხრიკა და შენობა ააფეთქა. სტამბის მუშებმა მიმალვა მოასწრეს. ამჟამად ა. ს. რესტავრირებულია. 1937 წ. 20 აგვ. გაიხსნა ავლაბრის არალეგალური სტამბა-მუზეუმი – ბოლშევიკური იატაკქვეშეთის თვალსაჩინო ძეგლი.

*წყარო*: რსდმპ კავკასიის კავშირის კომიტეტის ავლაბრის არალეგალური სტამბა (1903–1906). მასალებისა და დოკუმენტების კრებული, თბ., 1954.

*ლიტ.*: გ ე გ ე შ ი ძ ე ზ., ავლაბრის არალეგალური სტამბა (1903–1906). ისტორიული ნარკვევი, თბ., 1954.

*ზ. გეგეშიძე.*



ავლაბრის სტამბის მაკეტი: 1. სახლი, რომლის სარდაფქვეშ გამართეს სტამბა; 2. სტამბაში ჩასასვლელი ჭა; 3. სტამბის შიდა ხედი.

**ავლევი,** სოფელი ქარელის რ-ნში, მდ. შუა ფრონის მარჯვ. ნაპირზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., კნოლევი, ცეროնისი). ზ. დ. 750 *მ*, ქარელიდან 22 *კმ*. ბრეძის მეხილეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა, კლუბი, ბ-კა, ამბულატორია, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**ავლევის სასოფლო-სამეურნეო სკოლა,** პირველი სას.-სამ. ტექნიკური სასწავლებელი ამიერკავკასიაში. არსებობდა 1909–1917 სოფ. ავლევში (გორის მაზრა). მისი ფუძემდებელი იყო კ. *ამირაჯიბი*. სკოლა ძირითადად სოფლის მეურნეობის მექანიზატორებს ამზადებდა. ასწავლიდნენ ტექ. საგნებს, მიწათმოქმედებას, მებოსტნეობას და მებაღეობას.

**ავლოსი** (ბერძნ. aulos), უძველესი ჩასაბერი საკრავი. გავრცელებული იყო საბერძნეთსა და წინა აზიაში. კეთდებოდა ხმელი ხის, სპილოს ძვლისა და ბრინჯაოსაგან. ა. ცალმაგი ან ორმაგი სალამურის ფორმისა იყო. ჰქონდა თავდაპირველად 4, გვიანდელ ა-ებს კი – 15 გვერდითი თვალი. მჭახე ხმიერების გამო ა-ს იყენებდნენ ძვ. ბერძნ. ტრაგედიებში, მსხვერპლის შეწირვის დროს, აგრეთვე სამხედრო მუსიკაში (სპარტა). ავლოსის დაკვრის ხელოვნებას ა ვ ლ ე ტ ი კ ა ეწოდებოდა. ძვ. ბერძნ. პოეზიაში წარმოიშვა მიმართულება, რ-ის წარმომადგენლები ლექსებს ა-ის აკომპანემენტით კითხულობდნენ.

**ავნევი,** სოფელი სამხრ. ოსეთის ავ ზნაურის რ-ნში, მდ. აღმ. ფრონის შენაკად დვანისწყლის ნაპირზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., არკნეთი, დიდმუხა, ზემო დვანი, მიმინოსხევი, მუგუთი, ნული, უბიათი, ფრინევი, ქვემო სამწყარო, ქვემო ღვერთევი, ღვერთეთი, შუა სამწყარო, ჩიმასი, ჭორბაული, ხურითი). ზ. დ. 820 *მ*, ზნაურიდან 8 *კმ*. კოლ-ბა (მეცხოველეობა), საშ. სკოლა, ბ-კა, კულტსახლი (კინოდანადგარი), საავადმყოფო, კავშირგაბმ. განყ-ბა. სოფელში აღმოჩენილია სამოსახლო გორა, სადაც დადასტურებულია ადრინდ. და შუა ბრინჯაოს, ანტიკური და ფეოდ. ხანის ფენები, რაც მოწმობს, რომ ა-ში ადამიანი უწყვეტად ცხოვრობდა 5 ათ. წლის მანძილზე. ა-ში შემორჩენილია ფეოდ. ხანის რამდენიმე ეკლესიის ნანგრევი. სოფლის დას. ნაწილში დგას გვიანდ. ფეოდ. ხანის ციხე-გალავანი, რ-ის ოთხივე კუთხეში სამსართულიანი სათოფურებიანი კოშკებია აღმართული. XVIII ს-ში ა. არაერთხელ აუოხრებიათ ოსმალებსა და ლეკ მოთარეშეებს. ფეოდ. ხანაში შედიოდა ისტ. დვანისწყლის ხეობაში (ახლანდ. ყორნისის ხეობა); XVI ს-იდან – ყორნისის ხეობასთან ერთად ზემო ქართლის სადროშოში. 1804 ითვლებოდა გორის მაზრაში და იქ ქართველების 34 კომლი ცხოვრობდა. 1926 შედიოდა ცხინვალის რ-ნის წუნარის სოფსაბჭოში და 623 მცხოვრებს ითვლიდა.

*ლიტ.*: გ ო გ ო ლ ა ძ ე ვ., სოფელი ავნევი, ცხინვ., 1967; მ უ ს ხ ე ლ ი შ ვ ი ლ ი დ., ც ქ ი ტ ი შ ვ ი ლ ი გ., შიდა ქართლის 1955 წ. დაზვერვითი ექსპედიციის შედეგები, «საქართველოს ისტორიული გეოგრაფიის კრებული», 1960, [ტ.] 1.

**ავოგადრო** (Avogadro) ამედეო (9. VIII. 1776, ტურინი, – 9. VII. 1856, იქვე), იტალიელი მეცნიერი. განათლებით იურისტი. დამოუკიდებლად შეისწავლა ფიზიკა, მათემატიკა და ქიმია. ტურინის აკადემიის წ.-კორ. (1804), ორდინარული აკადემიკოსი (1819), ტურინის უნ-ტის პროფესორი (1820–22, 1834–50). მუშაობდა ფიზ. და ქიმ. სხვადასხვა დარგში. 1811 წამოაყენა ჰიპოთეზა, რ-ის თანახმად მარტივი აირების მოლეკულები შედგება ერთი ან რამდენიმე ატომისაგან. ამ ჰიპოთეზის საფუძველზე ჩამოაყალიბა იდეალური აირების ერთ-ერთი ძირითადი კანონი (იხ. *ავოგადროს კანონი*) და შექმნა აირების მოლეკულურ და ატომურ მასათა განსაზღვრის მეთოდი. მისი სახელი დაერქვა უნივერსალურ მუდმივას (*ავოგადროს რიცხვი*). ავტორია ორიგ.


ა. ავოგადრო.

ფიზ. კურსის ოთხტომეულისა, რ-იც მოლეკულური ფიზ. პირველი სახელმძღვანელოა.

*თხზ.*: Opere scelte [precedute da un discorso storico-critico d' Icilio Guareschi], Torino, 1911.

*ლიტ.*: ენგელსი ფ., ბუნების დიალექტიკა, თბ., 1950; Меншуткин Б. Н., Химия и пути её развития, М.—Л., 1937.

**ავოგადროს კანონი,** იდეალური აირების ერთ-ერთი ძირითადი კანონი, რ-ის თანახმად, ერთი და იმავე ტემპ-რისა და წნევის პირობებში ერთი და იმავე მოცულობის სხვადასხვა აირი მოლეკულების ერთნაირ რიცხვს შეიცავს. აღმოაჩინა 1811 ა. *ავოგადრომ.* ა. კ-იდან გამომდინარეობს: 1. ნებისმიერი იდეალური აირის 1 *კმოლი* ერთნაირი წნევისა და ტემპ-რის პირობებში იკავებს ერთსა და იმავე მოცულობას, რ-იც 22,4136 *მ³* ტოლია, თუ წნევა უდრის 101 325 *6/მ²* (760 *მმ ვწყ. სვ*), ტემპ-რა კი 0°C; 2. ორი იდეალური აირის $\rho_2$ და $\rho_1$ სიმკვრივე ერთი და იმავე წნევისა და ტემპ-რის პირობებში პროპორციულია ($v_2$ და $v_1$ კუთრი მოცულობა კი შესაბამისად უკუპროპორციულია) მათი მოლეკულური $M_2$ და $M_1$ მასისა:

$$\frac{\rho_2}{\rho_1}=\frac{v_1}{v_2}=\frac{M_2}{M_1}.$$



ავოკადო: ყვავილი. ნაყოფი, ნაყოფის ჭრილი.

**ავოგადროს რიცხვი** ($N_A$), მოლეკულების რიცხვი ნებისმიერი ნივთიერების ერთ *გრამ-მოლეკულაში* ან ატომების რიცხვი მარტივი ნივთიერების ერთ *გრამ-ატომში*. ერთ-ერთი უნივერს. მუდმივა, რ-საც იყენებენ მრავალი ფიზ. სიდიდის (*ბოლცმანის მუდმივა, ფარადეის რიცხვი* და სხვ.) მნიშვნელობათა განსაზღვრისას. „ა. რ." ეწოდა იტალიელი მეცნიერის ა. *ავოგადროს* პატივსაცემად.

ა. რ-ის ყველაზე სარწმუნო (1965) მნიშვნელობა:

$N_A = (6{,}02252 \pm 0{,}00028)\cdot 10^{23}$ *მოლი*$^{-1}$ (ატომური მასების ნახშირბადის სკალაზე).



აერანლის ეკლესია. დახლ. XI—XIII სს.

**ავოკადო** (Persea), მარადმწვანე ხეხილოვან მცენარეთა გვარი დაფნისებრთა ოჯახისა. ცნობილია ამ გვარის დახლ. 10 (ზოგი წყაროს მიხედვით 20-ზე მეტი) სახეობა, რ-თაგან ყველაზე გავრცელებულია P. americana. ა. 10—20 *მ* სიმაღლის ხეა. მისი ყვავილი ორსქესიანია, მოთეთრო, საგველა ყვავილედში შეკრებილი; ნაყოფი კურკიანაა, ერთთესლიანი, მსხვილი (სიგრძე 5—20 *სმ*, წონა 250—600 *გ*), სხვადასხვა ფორმისა, მუქი მწვანე ან თითქმის შავი. ა-ს გასახარებლად ხელსაყრელია ნაყოფიერი, ნეიტრალური ან სუსტი მჟავა რეაქციისა და კარგად დრენირებული ნიადაგი. საჭიროა ნარგავების ქარისაგან დაცვა. ა., როგორც სამრეწველო კულტურა, გავრცელებულია დედამიწის მრავალ ტროპ. და სუბტროპ. რ-ნში, განსაკუთრებით აშშ-ში (კალიფორნია და ფლორიდა), ბრაზილიაში და ჰავაის კ-ებზე. სსრკ-ში ა-ს საცდელი ნარგავები გაშენებულია საქართვ. შავი ზღვის სანაპიროზე (გავრცელებულია ჯიშები—მექსიკოლა, პუებლა, ფუერტე).

ერთი ძირი ა. 150—200 *კგ* მოსავალს იძლევა. ნაყოფი შეიცავს 30%-მდე ცხიმებს, 1,6—2,1% პროტეინს, ვიტამინებს $B_1$, $B_2$, $G_1$, D და სხვ.; შაქარს თითქმის არ შეიცავს. იყენებენ საკვებად, პარფიუმერიაში და სამკურნალოდ.

**აერანლო,** სოფელი წალკის რ-ნში, მდ. ქციის ნაპირზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., აშკალა, გუმბათი, ზემო აშკალა, რეხა, ტარსონი, ხანდო). ზ. დ. 1580 *მ*, წალკიდან 30 *კმ*. მეცხოველეობის საბჭ. მეურნ., საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, კულტ. სახლი, ბ-კა, სავადმყოფო, აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა. ა—ს ძველი სახელწოდება „თეზი" მოხსენიებულია 1718 სტატისტ. აღწერაში, ასევე აღნიშნული ვახუშტის გეოგრ. რუკაზეც. სოფელს „ა." უწოდეს 1828—29 ოსმალეთიდან გადმოსახლებულმა ბერძნებმა. სოფელს გადმოჰყურებს ძვ. წ. I ათასწლ. ბოლო მეოთხედის დიდი ნაციხარი, რ-ის ციკლოპური წყობით ნაგები 2—2,5 *მ* სისქის კედლები განლაგებულია სამ საფეხურად: მთის ძირას, ფერდობსა და წვერზე. ნაციხრის ტერიტორიაზე შემორჩენილია განვითარებული ფეოდალიზმის ხანის ეკლესია. აქვე ყოფილა ისტ. წყაროებში მოხსენიებული კლდეში გამოკვეთილი აბიბოს მონასტერი.

**ავრელიანე** ლუციუს დომიციუს (Aurelianus Lucius Domicius) (214 ან 215—275), რომის იმპერატორი 270-იდან. წარმოშობით ილირიელი, უაზნო ოჯახის შვილი. სამხ. სამსახური უბრალო ჯარისკაცობით დაიწყო და ნიჭისა და სიმამაცის წყალობით მალე დაწინაურდა. იმპერატორად დუნაისპირეთის ლეგიონებმა გამოაცხადეს. ა-მ აღადგინა რომის იმპერიის საზღვრები. წარმატებით ებრძოდა გერმ. ტომებს — იუთუნგებს, ვანდალებს, გუთებს. დაამარცხა პალმირის დედოფალი ზენობია, დაიპყრო პალმირა, ეგვიპტე, დაიმორჩილა გალია. ქვეყნის წინაშე დამსახურებისათვის სენატი მას „რომის იმპერიის აღმდგენელს" უწოდებდა. ა. ცდილობდა იმპერატორს განესაზღვრელი ძალაუფლება ჰქონოდა, რის გამოც ოფიციალურად შერაცხეს „მეუფედ და ღმერთად" (Dominus et Deus). ა-მ ღვთაებათა პანთეონს „უძლეველი მზის" კულტი დაუმატა. ბარბაროსებისაგან რომის დასაცავად ააგო ე. წ. ავრელიანეს კედელი (დასრულა პრობუსმა 279). პართელებზე სალაშქროდ მზადებისას მოკლეს შეთქმულებმა.

**ავრელი აქოლისი,** ძველი მცხეთის ხუროთმოძღვარი და მხატვართუხუცესი. მოხსენიებულია სამთავროს სამაროვანზე ნაპოვნ (1939) ბერძნულ ეპიტაფიაში (IV ს.). ტერმინ „მხატვართუხუცესის" (ბერძნ. — არქიზოგრაფოსი) არსებობა იმდროინდელი საქართველოს მხატვრული და ხუროთმოძღვრული კულტურის მაღალ დონეს მოწმობს.

**ავრელიუსი** ვიქტორ სექსტუს (Aurelius Victor Sextus), IV ს. რომაელი ისტორიკოსი, მდაბიო წარმოშობისა. დაიბადა აფრიკაში. იმპ. იულიანეს დროს (361) განაგებდა ქვემო პანონიის პროვინციას. 392—393 იყო რომის პრეფექტი. ავტორია ისტ. თხზულებისა „წიგნები კეისართა შესახებ", რ-იც შეიცავს რომაელი იმპერატორების (ავგუსტუსიდან მოკიდებული კონსტანციუს II-მდე, 360-მდე) მოკლე ბიოგრაფიებს. ამ ნაწარმოებმა (დაწერილია დახლ. 360) ჩვენამდე მოაღწია სხვა ავტორების იმ ტრაქტატებთან ერთად („რომაული მოდგმის დასაბამი" და „გამოჩენილ ადამიანთა შესახებ"), რ-ებსაც ა-ს მიაწერდნენ და რ-ებიც მერე (დახლ. 400) დაუმატებიათ მისი თხზულებისათვის.

**ავრელიუსი** მარკუს, იხ. *მარკუს ავრელიუსი.*

**ავრეხი,** უნაყოფო ვაზი. მის ყვავილებს ნორმალური მტვრიანები და განუვითარებელი ბუტკო აქვს. ა. წარმოშობილია ბუნებრივი მოთესვის გზით და უპირატესად ხეობებში, ტყეებსა და ძველ ნასახლარებზე გვხვდება. ა-ის ყვავილის მტვერს იყენებენ მდედრობითი სქესის ვაზის ჯიშთა გასანაყოფიერებლად და სასელექციოდ.

**ავრილი** (Avril) ფილიპ, XVII—XVIII სს. ფრანგი იეზუიტი მისიონერი. 1685 დაევალა ფარულად ჩასულიყო ჩინეთში, მაგრამ ვერ მოახერხა. 6 წელიწადში მოიარა სირია, ქურთისტანი, საქართველო (1686), სომხეთი, ირანი და რუსეთი. 1692 გამოსცა თავისი მოგზაურობის აღწერა, რ-შიც მოცემულია ცნობები კავკასიის ქვეყნების, მ. შ. საქართველოს შესახებაც (ახალციხეს დატყვევებული *არჩილ II-ის* განთავისუფლების ამბავი და სხვ.).

*თხზ.*: Voyages en divers état sd'Europe et d'Asie, P., 1692. *ბ. გიორგაძე.*

**ავრორა** (Aurora), რომაულ მითოლოგიაში ცისკრის ქალღმერთი. ძვ. ბერძნულ მითოლოგიაში შეესატყვისება ეოსი. ანტიკურ სახვით ხელოვნებაში ა. წარმოდგენილია ოქეანიდან ეტლით ამომავალ ფრთოსან ქალად.

**„ავრორა",** ბალტიის ფლოტის კრეისერი, რ-ის ეკიპაჟმა (578 კაცი) აქტიური მონაწილეობა მიიღო დიდი ოქტ. სოციალ. რევოლუციაში. „ა." მწყობრში ჩადგა 1903 (წყალწყვა 6731 *ტ*, სიჩქარე 20 კვანძი, შეიარაღება: 8—152 *მმ*, 24—75 *მმ*, 8—37 *მმ* ქვემეხი). 1905 მონაწილეობდა ცუსიმის ბრძოლაში. 1917 წ. 28 თებ. (13 მარტს) პეტროგრადში მდგარი „ა-ს" მეზღვაურები აჯანყდნენ და კრეისერზე ხელთ იგდეს ძალაუფლება. 1917 წ. 25 ოქტ. (7 ნოემბ.) ღამით, პეტროგრ. სამხ.-რევ. კომიტეტის ბრძანებით „ა." ნიკოლოზის (ამჟამად ლეიტ. შმიდტის სახელობისა) ხიდს მიადგა; ეკიპაჟმა კომისარ ა. ბელიშევის ხელმძღვანელობით ხიდი დაიკავა და უზრუნველყო წითელი გვარდიის რაზმების გადასვლა ვასილის კ-იდან ქალაქის ცენტრში. 25 ოქტ. (7 ნოემბ.) დილით „ა-ს" რადიოსადგურმა გადასცა ვ. ი. ლენინის მიერ შედგენილი მოწოდება „რუსეთის მოქალაქეებს". ამავე დღეს 21 *სთ* 45 *წთ* „ა-მ" ზარბაზნის ფუჭი გასროლით ზამთრის სასახლის იერიშის ნიშანი მისცა. „ა-ს" მეზღვაურთა დესანტი უშუალოდ მონაწილეობდა შეიარაღებულ აჯანყებაში. 1923-იდან „ა." ბალტიის ფლოტის სასწავლო ხომალდი იყო. 1924 წ. 15 აპრ. მას სსრკ ცაკის დროშა გადაეცა. 1927 ნოემბ. დააჯილდოეს წითელი დროშის ორდენით. დიდი სამამულო ომის დროს იდგა ორანიენბაუმში (ახლანდ. ლომონოსოვი); ხომალდის ეკიპაჟი მონაწილეობდა ლენინგრადის დაცვაში. 1948 წ. 17 ნოემბ. „ა." სამუდამოდ დააყენეს ნევაზე ნავმისადგომთან და დიდი ოქტ. სოციალ. რევოლუციის ძეგლად გამოაცხადეს. 1957 „ა-ზე" შეიქმნა ცენტრ. სამხ.-საზღვაო მუზეუმის ფილიალი. 1968 წ. 22 თებ. „ა." ოქტომბრის რევოლუციის ორდენით დაჯილდოვდა.

**ავსონიუსი** დეციმუს მაგნუს (Ausonius Decimus Magnus) (309—394), რომაელი მწერალი და რიტორიკის მასწავლებელი, წარმომავლობით გალი. იყო იმპ. ფლავიუს გრაციანეს აღმზრდელი. ჩვენამდე მოაღწია მისმა ეპიგრამებმა, პოეტურმა წერილებმა, იდილიებმა, ნათესავებისადმი მიძღვნილმა ლექსებმა „პარენტალიებმა" და ლექსების ციკლმა „ეფემერიდამ". აღსანიშნავია ეპიკური სტილით დაწერილი ლექსი „მოზელა", რ-შიც აღწერილია მდ. მოზელზე მოგ-

კრეისერი «ავრორა».



ზაურობა. ა-ის ნაწარმოებები წარმოგვიდგენს იმდროინდელ რომაელთა ცხოვრებასა და ზნე-ჩვეულებებს, ანტიკური კულტურის დაცემას, ბრძოლას წარმართობასა და ქრისტიანობას შორის. ა-ის ლექსებში გარეგნული ეფექტის მისაღწევად გამოყენებულია სალექსო საზომთა თვითმიზნური ცვლა, სიტყვათა თავისებური თამაში.

*თხზ*.: Opuscula, rec. R. Peiper, Lpz., 1886.

*ლიტ*.: Брюсов В., Великий ритор, «Русская мысль», 1911, кн. 3.

**ავსტრაზია** (Austrasia), *მეროვინგების* დროის ფრანკთა სამეფოს აღმ. ნაწილი (სამეფოს დას. ნაწილს *ნოისტრია* ეწოდებოდა). მის საზღვრებში შედიოდა მდ-ების მაასისა და მოზელის აუზი და მიწები მდ. რაინის აღმ-ით. დედაქალაქი იყო მეცი. ა. აღმოცენდა 511 ფრანკთა ერთიანი სამეფოს პირველი დანაწილების შედეგად. ა-ის ჰეგემონიით მოხდა ფრანკთა სახელმწიფოს გაერთიანება (687), ხოლო შემდეგ ა-ის მაიორდომები — არნულფინგები ანუ კაროლინგები ფრანკთა მეფეები გახდნენ (751).

**ავსტრალია** (Australia<ლათ. australis — სამხრეთი), კონტინენტი სამხრ. ნახევარსფეროში.

**ზოგადი ცნობები.** ა. გადაჭიმულია ჩრდ-იდან სამხრ-კენ 3200 *კმ*-ზე, ს. გ. 10°41′-იდან (იორკის კონცხი) ს. გ. 39°11′-მდე (სამხრ.-აღმოსავლეთის კონცხი) და დას-იდან აღმ-კენ 4100 *კმ*-ზე, ა. გ. 113°05′-იდან (სტიპ-პოინტის კონცხი) ა. გ. 153°34′-მდე (ბაირონის კონცხი). სამხრ. ტროპიკი თითქმის შუაზე კვეთს. დას-ით და სამხრ-ით აკრავს ინდოეთის ოკ., აღმ. და ჩრდ-ით — წყნარი ოკ. ზღვები: ტასმანის, მარჯნის, ტიმორისა და არაფურისა. ფართ. 7631,5 ათ. *კმ*², კ-ების ტასმანიის, მელვილის, კენგურუს და სხვ. ჩათვლით — 7704,5 ათ. *კმ*²-მდე.

**ბუნება.** სანაპირო ხაზი ნაკლებად დანაწევრებულია. მთავარი ყურეებია: ჩრდ-ით — კარპენტარიის და კემბრიჯის, სამხრ-ით — ავსტრალ. დიდი ყურე; დას. და აღმ. სანაპიროზე ბევრი უბეა. ფართობის 8% უჭირავს ნახევარკუნძულებს, უდიდესია: ჩრდ-ით — კეიპ-იორკი და არნემლენდი, სამხრ-ით — ეირი. ა-იდან ბასის სრუტით (სიგანე 224 *კმ*) გამოყოფილია კ. ტასმანია. აღმ. სანაპიროს გასწვრივ, თითქმის 2300 *კმ*-ზე, გადაჭიმულია მარჯნის კ-ების რკალი — დიდი ბარიერული რიფი.

ა-ის რ ე ლ ი ე ფ ი ერთფეროვანია. ტერიტ. თითქმის 9/10 ზ. დ. 500—600 *მ*-მდე სიმაღლის ბრტყელი ვაკეა. გამოიყოფა 3 მთავარი ოროგრ. ერთეული: დას. ავსტრალიის ზეგანი, ცენტრ. დაბლობი და აღმ. ავსტრალიის მთები (ანუ დიდი წყალგამყოფი ქედი).

დ ა ს. ა ვ ს ტ რ ა ლ ი ი ს ზ ე გ ა ნ ი ძველი პენეპლენის ნაშთია. აგებულია კრისტ. ქანებით. ზედაპირი მეტწილად სწორია, აქვს უდაბნოს რელიეფის ფორმები. ტერიტ. ვრცელი ნაწილი უჭირავს „დიდ ქვიშიან უდაბნოს", ვიქტორიის დიდ უდაბნოს და გიბსონის ქვიან უდაბნოს. ზეგანზე აზიდულია მთის მასივები (მაკდონელის, ჰამერსლის, კიმბერლის, დარლინგის), სამხრ. ნაწილში ნალარბორის (უტყეო) კარსტული ვაკეა.

ც ე ნ ტ რ ა ლ უ რ ი დ ა ბ ლ ო ბ ი ერთფეროვანი ვაკეა. მდებარეობს ბაქნის მერიდიანულ სინეკლიზაზე. აგებულია ახალგაზრდა ზღვიური და ტბიური ნალექებით. ეირის ტბისპირა ტაფობი ზ. დ. 12 *მ*-ით დაბლაა. ჩრდ. ნაწილი კარპენტარიის ყურის სანაპირო თიხიან ვაკეს უჭირავს, შუაში ე. წ. ცენტრ. აუზია, სამხრ.-აღმ-ით კი — მურეი-დარლინგის აკუმულაციური ვაკე. მდ. მურეის ქვემო დინების დას-ით ფლინდერსისა და მაუნტლოფტის ჰორსტულ-ლოდა მთებია.

ა ღ მ. ა ვ ს ტ რ ა ლ ი ი ს მ თ ე ბ ი საშ. სიმაღლის, ძველი (ჰერცინული) ნაოჭა-ლოდა, ასიმეტრიულ მთათა სისტემაა; აღმ. ფერდობები ციცაბოა, დას. — დამრეცი, რ-იც ცენტრ. დაბლობისაკენ ბორცვიან მთისწინეთში (დაუნსში) გადადის. სისტემის ჩრდ. განიერი ნაწილი დანაწევრებულია რღვევებითა და ხეობებით. სამხრ. ნაწილი უფრო ვიწროა და მაღალი. უმაღლესია *ავსტრალიის ალპები* (მწვ. კოსციუშკო, 2230 *მ*). გავრცელებულია ვულკ.-ლავური ნაკადები და ჩამქრალი კონუსები.

გ ე ო ლ ო გ ი უ რ ი ა გ ე ბ უ ლ ე ბ ა. ა-ის დიდი ნაწილი (დას. და ცენტრ.) ძველი კონტინენტური ბაქანია, რ-ის ძლიერ დანაოჭებულ და მეტამორფულ კამბრიულისწინა ასაკის ნალექებით აგებულ ფუძეზე განლაგებულია პალეოზოური და უფრო ახალგაზრდა ნალექები. დას. ა-ის უდიდეს ნაწილსა და სპენსერის ყურის მიდამოებში კამბრიულისწინა ნალექები ზედაპირზე ან ზედაპირთან ახლოს მდებარეობს. ბაქნის დანარჩენი სივრცე სინეკლიზური ბუნებისაა და დაფარულია პალეოზოური, მეზოზოური და მესამეული ნალექებით. ცნობილია აგრეთვე ახალგაზრდა ბაზალტები. ნალექები წარმოდგენილია ზღვიური და კონტინენტური ფაციესებით. ჰერცინული ოროგენეზისის დროს წარმოშობილი ა-ის აღმ. სანაპირო ქედები აგებულია გეოსინკლინური ხასიათის სილურული, დევონური, ქვედაკარბონული და კონტინენტური პერმ-კარბონული ნალექებით. ნაოჭების მიმართება ემთხვევა ქედების მიმართულებას. მათი გაგრძელებაა ტასმანიისა და ახალი გვინეის სამხრ. ნაწილის მთები. ზოგ ადგილას ჰერცინულ ნაოჭებს ადევს ტრანსგრესიული ცარცული ნალექები.

ა-ის წ ი ა ღ ი ს ე უ ლ ი ს ი მ დ ი დ რ ი დ ა ნ მთავარია ოქრო (დას. ა-ის ე. წ. ოქროსშემცველი მინდორი, ვიქტორიისა და კვინსლენდის შტატები), სპილენძი (კვინსლენდი, ტასმანია), პოლიმეტალები (ახალი სამხრ. უელსი, კვინსლენდი, ტასმანია), ტანტალი, ნიობიუმი (დას. ა.), ურან-რადიუმი და რკინის მადანი (სამხრ. და ჩრდ. ა.). ა. მდიდარია ქვანახშირით. ბოლო დროს აღმოჩენილია ნავთობი და აირი. ცნობილია ახალი სამხრ. უელსის (პერმული) და კვინსლენდის (პერმულ-კარბონული) ქვანახშირის საბადოები. მესამეულის ნალექები შეიცავს მურა ნახშირს (ვიქტორია).

ჰ ა ვ ა. დაბალ განედებში მდებარეობის, სანაპირო ხაზის მცირე დანაწევრებისა და ოკეანეების სუსტი გავლენის გამო, ა-ში ტროპ. (ძირითადად), სუბეკვატ. და სუბტროპ. სარტყლების კონტინენტური ჰავის ნაირსახეობებია. ტერიტ. 2/3-ზე უდაბნოსა და ნახევარუდაბნოს ჰავაა. ა. მოქცეულია ზაფხულის 20—28°-იანი და ზამთრის 12—20°-იანი C იზოთერმების ფარგლებში.

ნალექების საშ. წლ. რაოდენობა ეირის ტბის მიდამოებში 100—120 *მმ*, ჩრდ.-აღმ. სანაპიროზე 3500—4000 *მმ*; ა-ში ხშირად იცის ცხელი და მტვრიანი ქარი, აგრეთვე ტროპ. ციკლონი („ვილი-ვილი"), რაც ზიანს აყენებს სხ. მეურნეობას.

შ ი გ ა წ ყ ლ ე ბ ი. სხვა კონტინენტებთან შედარებით აქ მცირეა ზედაპირული ჩამონადენი. ჩამონადენის საერთო წლ. რაოდენობა 350 *კმ*³ შეადგენს. მდ-ების უმეტესობა მოკლეა, ქსელი სუსტადაა განვითარებული, საზრდოობენ წვიმის წყლით; მათი დონე მკვეთრად იცვლება. შიგა გაუდინარ — დახშულ აუზს ფართობის 60% უჭირავს. ეპიზოდური მდ-ები — კრიკები (კუპერს-კრიკი, დაიამანტინა, მალიგანი და სხვ.) ეირის ტბის დეპრესიაში ჩაედინება. ინდ. ოკ-ის აუზს (ფართობის 33%) ეკუთვნის ა-ის უდიდესი მდ-ები *მურეი* და *დარლინგი*, ბლეკვუდი, მერჩისონი, გასკოინი, ფორტესკიუ და სხვ.; ტერიტ. დანარჩენი ნაწილი (7%) წყნარი ოკ-ის აუზისაა და დრენირებულია მოკლე, მაგრამ წყალუხვი მდ-ებით. ა-ში 800-მდე ტბაა. უმრავლესობა მცირეა და პერიოდული; წყალმცირობის დროს მარილისა და თაბაშირის ქერქით იფარება. დიდი ტბებია ეირი (წყალუხვობის დროს 1500 *კმ*² აღწევს), ტორენსი, გერდნერი, ამადიესი, ოსტინი და სხვ.; სხ. მეურნეობისათვის დიდმნიშვნელოვანია არტეზიული აუზები, მიწისქვეშა წყალი. ა-ში დაახლ. 7 ათ. არტეზიული ჭაა (50% ბუნებრივი წნევით ამოდის), რ-თა ნაწილი მინერ. და თერმულ წყლებს შეიცავს.

ნ ი ა დ ა გ ი. ა-ის ნიადაგის ძირითადი ტიპები ვაკეზე განედური, მთებში კი სიმაღლებრივი ზონების სახითაა გავრცელებული. ჩრდ. ნაწილში ჭაობის, გაეწრებული ლატერიტული და წითელმიწა ნიადაგებია, რ-ებსაც ჯერ სავანური წითელმიწა, შემდეგ კი ნახევარუდაბნოს მოწითალო-რუხი ნიადაგი ენაცვლება. უდაბნო რ-ნებში ჭარბობს პრიმიტ. ქვიშიანი და თიხიანი ნიადაგები, მათ სამხრ. ნახევარუდაბნოს და ველების რუხ-ყავისფერი და რუხი ნიადაგების ზოლი აკრავს. ნოტიო უბნებზე წითელმიწა და ყვითელმიწა ნიადაგებია. აღმ. ავსტრალ. მთების ჩრდ. ნაწილში მთა-ტყის ყომრალი, ხოლო სამხრეთში გაეწრებული წითელმიწა და ყვითელმიწა ნიადაგებია, რ-საც ზემოთ (ა-ის ალპებზე) მთა-ტყის ყომრალი და მთა-მდელოს ნიადაგები ცვლის.

მ ც ე ნ ა რ ე უ ლ ო ბ ა. შუაცარცული პერიოდის შემდეგ ა-ის ორგანული სამყარო ხანგრძლივი იზოლაციის პირობებში ვითარდებოდა, ამიტომ კონტინენტის ფლორა მეტად თავისებურია და მას *ავსტრალიის ოლქად* გამოყოფენ.

ა-ის ბუნებრივი მცენარეული საფარი ამჟამად მკვეთრად სახეშეცვლილია.

ც ხ ო ვ ე ლ თ ა ს ა მ ყ ა რ ო ს თავისებურების გამო ა-ს საგანგებო *ავსტრალიის ოლქად* გამოყოფენ. აქაური ფაუნა გამოირჩევა სიძველით, დიდი ენდემურობით. გარდა ამისა, აქ სრულიად არ გვხვდება ჩლიქოსნები, პრიმატები და მტაცებლები. ა-ში მრავალი სახის ცხოველი მოისპო ნადირობისა და იმის გამო, რომ ადამიანის სამეურნეო საქმიანობამ ლანდშაფტი შეცვალა. მას შემდეგ, რაც ა-ში შეიყვანეს ბოცვრები, რ-ებიც დიდძალ საძოვრებს ანადგურებენ, შემცირდა ჩანთოსანთა რაოდენობაც. გაქრა ზოგი სახის კენგურუ, მოსპობის პირასაა ჩანთოსანი მგელი და ვომბატების ზოგიერთი სახეობა.

ფ ი ზ ი კ უ რ - გ ე ო გ რ ა ფ ი უ ლ ი ზ ო ნ ე ბ ი დ ა რ ე გ ი ო ნ ე ბ ი. ა-ში კარგად არის წარმოდგენილი ბუნებრივი გეოგრ. ზონები, აგრეთვე ფიზ.-გეოგრ. რეგიონები. დიდი ფართობი უჭირავს ტროპ. სარტყლის (სპინიფექსიან) უდაბნოების ზონას, რ-იც დას. სანაპიროზე ბუჩქოვან ნახევარუდაბნოში გადადის. ამ ზონას ენაცვლება: ჩრდ-ით—სუბეკვატორული სარტყლის ბუჩქოვანების, მეჩხერი ტყეებისა და სავანების, ხოლო სამხრ-ით სუბტროპ. სარტყლის ნახევარუდაბნოს ბუჩქოვანი ველების და ხმელთაშუაზღვიური მშრალი ტყეებისა და ბუჩქნარების ზონები.

ა-ის მსხვილი რეგიონებიდან აღსანიშნავია აღმ. ა-ის მთები, ცენტრ. დაბლობი და დას. ა-ის ზეგანი. აღმ. ა-ის მთებისათვის დამახასიათებელია სუბეკვატორული, ტროპ. და სუბტროპ. სარტყლის საშ. სიმაღლის მთა-ტყის ლანდშაფტი. ცენტრ. დაბლობზე ამავე სარტყლის კონტინენტური ტიპის ლანდშაფტები ჭარბობს, ხოლო დას. ა-ის ზეგანზე გაბატონებულია უდაბნოს და ნახევარუდაბნოს ლანდშაფტი.

**აღმოჩენისა და კვლევის ისტორია.** ა. გვიან იქნა აღმოჩენილი, თუმცა უძ-

**ავსტრალია**

**დიდი ტბები**

ეირი
ტორენსი
გერდნერი
ამადიესი
ოსტინი

ველეს ხანაშივე ვარაუდობდნენ სამხრ. ნახევარსფეროში დიდი ხმელეთის არსებობას, პირველი ცნობები მის შესახებ ევროპაში XVI ს. გავრცელდა პორტუგ. მეზღვაურთა მეშვეობით; ა-ში მათი ყოფნის კვალი ნაპოვნი იქნა 1816. ა-ის აღმოჩენის ოფიც. თარიღად ითვლება 1606, როდესაც ჰოლანდ. ვ. იანსზონმა გამოიკვლია კეიპ-იორკის ნ.-კ-ის ჩრდ. უბანი. იმავე წელს ამ ნ.-კ. ჩრდ-იდან ჩაუარა ესპ. ლ. ტორგესმა. XVII ს. ა-ის სანაპიროების მნიშვნელოვანი ნაწილი აღმოაჩინეს და აღწერეს ჰოლანდიელებმა ჰ. ბრაუვერმა (1611), დ. ჰარტოგმა (1616), ი. კარსტენსმა და ვ. კოლსტერტმა (1623), ფ. ტეისენმა და პ. ნეიტსმა (1627); თავდაპირველად კონტინენტს ახალი ჰოლანდია უწოდეს. 1642—43 ა. ტასმანმა აღმოაჩინა ვან-დიმენის მიწა (ტასმანია) და ახალი ზელანდია, ხოლო 1644 გამოიკვლია ა-ის ჩრდ. და ჩრდ.-დას. სანაპიროების მნიშვნელოვანი ნაწილი.

1699 ა-ის ჩრდ.-დას. სანაპიროს ყურეები და უბეები აღმოაჩინა ინგლ. მეკობრემ უ. დამპირმა. ინგლ. ზღვაოსანმა ჯ. კუკმა კი 1670, პირველი გარსაქვეყნო მოგზაურობის დროს, აღმოაჩინა ა-ის აღმ. სანაპირო და მარჯნის ზღვიდან ტორესის სრუტით არაფურის ზღვაში გავიდა.

პორტ-ჯექსონის (ახლანდ. სიდნეი) უბეში ინგლ. კატორღელთა კოლონიის დაარსებისთანავე (1788) იწყება ა-ის სანაპირო ზოლისა და შიგა ნაწილების ტოპოგრ. აგეგმვა-აღწერა. ინგლ. ტოპოგრაფმა ჯ. ბასმა 1798 აღმოაჩინა სრუტე, რ-საც მოგვიანებით მისი სახელი უწოდეს. მისმა თანამემამულემ მ. ფლინდერსმა 1798—1803 თითქმის მთლიანად შემოუარა ა-ს, გამოიკვლია დიდი ბარიერული რიფი და კარპენტარიის ყურე. მოგვიანებით მანვე წამოაყენა წინადადება, რომ კონტინენტისათვის ახალი ჰოლანდიის ნაცვლად ა. ეწოდებინათ. იმავე ხანებში ფრანგი ნ. ბოდენიც იკვლევდა ა-ის სანაპიროებს, მათი შესწავლა ფ. პ. კინგმა (1818—22) და ჯ. უიკემმა (1839) დაასრულეს.

ა-ის შიგა ნაწილების კვლევაში (დაიწყო 1813-იდან) მნიშვნელოვანი ღვაწლი მიუძღვით ინგლისელებს ჩ. სტერტსა (1829—30) და ტ. მიტჩელს (1835—36), აგრეთვე პოლონელ პ. სტშელეცკის (1840), რ-მაც აღმოაჩინა ა-ის უმაღლესი მწვერვალი (მთა კოსციუშკო). XIX ს. 40-იან წწ. ა-ის ცენტრ. რ-ნებს იკვლევდნენ ჩ. სტერტი, ლ. ლეიხჰარდტი, ო. გრეგორი და სხვ. 1860 ინგლ. რ. ბერკმა პირველად გადაკვეთა ა. ადელაიდიდან კარპენტარიის ყურემდე. ცენტრ. ა-ის ყველაზე მნიშვნელოვანი აღმოჩენები ეკუთვნის ჯ. სტიუარტს, რ-მაც ორჯერ გადაკვეთა იგი მარშრუტით: ქ. ადელაიდა — ტბა ეირი — მაკდონელის მთები — არნემლენდის ნ.-კ.

70—90-იანი წწ. ა-ის უდაბნო ოლქებს იკვლევდნენ ინგლისელები ჯ. ფორესტი (1869, 1870, 1874), ე. ჯაილსი (1872—73, 1875—76), პ. უორბერტონი (1873), ლ. უელსი (1896) და სხვ. შემდგომ წლებში ძირითადად სასარგებლო წიაღისეულის ძებნა-ძიებასთან დაკავშირებით, შეისწავლეს ცენტრ. ა-ის ცალკეული უცნობი უბნებიც.

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 32—33.
რუკა—იხ. ჩანართი, გვ. 80.

*ლიტ.*: Глазовская М. А., Почвенно-географический очерк Австралии, М., 1952; Кинг Л., Морфология Земли, пер. с англ., М., 1967; Магидович И. П., Очерки по истории географических открытий, М., 1967; Мухин Г. И., Австралия и Океания, 2 изд., М., 1967; Рельеф Земли, М., 1967; Свет Я. М., История открытия и исследования Австралии и Океании, М., 1966; Физическая география частей света, М., 1963; Gentelli J., Australian climates and resources, Perth [a. o., 1946]; Sharp A., The discovery of Australia, Oxf., 1963; The Australian environment, 2 ed., Melb., 1950.

*ქ. ჯაყელი.*

**ავსტრალია-აზიის ხმელთაშუა ზღვა,** საერთო სახელწოდება კუნძულთშორისი ზღვების ჯგუფისა წყნარი ოკ-ის დას. ტროპ. ნაწილში, აზიასა და ავსტრალიას შორის. ფართ. დაახლ. 8 მლნ. *კმ*², სიღრმე 8547 *მ*-მდე. ყველაზე დიდი ზღვებია: სამხრ. ჩინეთის ზღვა, იავის ზღვა, სულავესი, სულუ, ბანდა.

**ავსტრალია-ანტარქტიკის ამაღლება,** წყალქვეშა ამაღლება სამხრ. ოკ-ის ფსკერზე, ა. გ. 80° და 160° შორის. ცენტრ. ინდოეთის ქედის სამხრ. ნაწილს აკავშირებს სამხრეთ წყნარი ოკეანის ამაღლებასთან. სიგრძე 6000—6500 *კმ*, სიგანე 500—550 *კმ*. ფსკერის უმაღლესი წერტილები (1648 *მ*, 1689 *მ*) ამაღლების აღმ. ნაწილშია. ზედაპირი დაფარულია კირნარი ალევრიტულ-თიხნარი ლამით.

**ავსტრალია-ანტარქტიკის ქვაბული,** ქვაბული სამხრ. ოკ-ის ფსკერზე, ანტარქტიდის კონტინენტურ ფერდობსა, კერგელენის წყალქვეშა ქედსა და ავსტრალია-ანტარქტიკის ამაღლებას შორის. სიგრძე 4500 *კმ*, სიგანე 1500 *კმ*. სიღრმე ქვაბულის ჩრდ.-დას. ნაწილში 5648 და 6089 *მ*-ს აღწევს. აგებულია დიატომური და ალევრიტულ-თიხნარი ლამით.

**ავსტრალიელები,** 1. ავსტრალიის მკვიდრი მოსახლეობა. ევროპელთა მიერ ავსტრალიის კოლონიზაციამდე (XVIII ს.) მთელ კონტინენტზე ცხოვრობდა აბორიგენთა 500-ზე მეტი ტომი (250—300 ათ. კაცი). ყოველი ტომი საკუთარ დიალექტზე ლაპარაკობდა. *ავსტრალიური ენები* დღემდე ცნობილ ენათა არც ერთ ოჯახს არ ენათესავება. ა. ანთროპოლოგიურად დიდი ეკვატორული რასის ავსტრალიურ შტოს ეკუთვნიან. სპეციალისტთა ვარაუდით, მატერიკზე ისინი ზედა *პალეოლითში* უნდა გადმოსახლებულიყვნენ აზიიდან. ამას ადასტურებს ავსტრალიაში ნაპოვნი ნამარხი თავის ქალები და ა-ის ანთროპოლ. მსგავსება სამხრ.-აღმ. აზიის თანამედროვე მოსახლეობასთან. კოლონიზაციამდე ა. პირველყოფილთემური წყობილების საფეხურზე იდგნენ, მონადირეობასა და შემგროვებლობას მისდევდნენ და *მეზოლითის* ხანის ქვის იარაღის ანალოგიურ იარაღს ხმარობდნენ. ტომებს შორის ფართოდ იყო განვითარებული გაცვლა-გამოცვლა. თითოეული ტომი შედგებოდა ტერიტორიულად და ეკონომიკურად დამოუკიდებელი რამდენიმე „ლოკალური ჯგუფისაგან“. ამასთან ერთად ტომი საქორწინო ურთიერთობათა მოსაწესრიგებლად იყოფოდა ფრატრიებად, გვარებად და საქორწინო კლასებად (სექციებად), რ-ებიც ჯგუფური ქორწინების ორგანიზაციის ფორმები იყო. რელიგ. საფუძველს *ტოტემიზმი* და *მაგიის* სხვადასხვა ფორმა შეადგენდა. ევრ. კოლონიზაციას თან მოჰყვა ა-ის მასობრივი განადგურება. 1966 ა-ის რაოდენობა მხოლოდ 40 ათ. აღწევდა. უწინდელი ტომების ნაშთები უმთავრესად დას. და ჩრდ. ავსტრალიაში შემორჩნენ. ა-ის ერთი ნაწილი რეზერვაციებში ცხოვრობს, ნაწილი კი სოფ. მეურნეობაშია დასაქმებული. თანამედროვე ა-ის მძიმე ეკონ. მდგომარეობას კიდევ უფრო ამძიმებს რასობრივი დისკრიმინაცია, რასაც ა-თან ერთად მწვავედ განიცდის სწრაფად მზარდი მეტისური მოსახლეობაც (40 ათ-ზე მეტი, 1966). 2. ერი, ავსტრალიის ძირითადი მოსახლეობა, რაოდ. დაახლ. 13 მლნ. (1972). ლაპარაკობენ ინგლ. ენის ავსტრალ. დიალექტზე. რელიგია — ქრისტიანობა (ანგლიკანები, კათოლიკეები, პრესვიტერიანები, მეთოდისტები, ბაპტისტები და სხვ.). ა. უმთავრესად ინგლისიდან, შოტლანდიიდან და ირლანდიიდან გადმოსახლებულთა შთამომავლები არიან. ბრიტანეთის კ-ების მკვიდრთა დასახლება ავსტრალიაში დაიწყო 1788, მაშინ, როცა ავსტრალიის აღმ. სანაპიროზე მსჯავრდადებულთა პირველი ნაკადი გადმოსხეს და შეიქმნა პირველი ინგლ. ახალშენი პორტ-ჯექსონი (ახლანდ. სიდნეი). ინგლისის მოსახლ. ნებაყოფლობითი იმიგრაცია განსაკუთრებით გაძლიერდა XIX ს. 20-იან წწ-ში, როცა ავსტრალიაში მეცხვარეობის სწრაფი განვითარება დაიწყო. ოქროს აღმოჩენას ავსტრალიაში იმიგრანტთა ახალი ტალღა მოჰყვა და 10 წელიწადში (1851—61) ქვეყნის მოსახლ. თითქმის ერთისამად გაიზარდა. XIX ს. II ნახ-ში განვითარდა ადგილ. მრეწვ., ჩამოყალიბდა ეროვნ. ბურჟუაზია და მუშათა კლასი. XX ს. დასაწყისში საერთო ეროვნ. ეკონ. მომძლავრებამ დააჩქარა ა-ის ეროვნ. კონსოლიდაცია. ა-ის კულტურა შეიქმნა ბრიტ. კუნძულებიდან გადმოსახლებულთა კულტურის საფუძველზე (იხ. აგრეთვე *ავსტრალიის კავშირი*).

*ლიტ.*: Народы Австралии и Океании, М., 1956; Чеслинг У., Среди кочевников Северной Австралии, М., 1961; Элькин А., Коренное население Австралии, [пер. с англ.], М., 1952.



სარიტუალო ცეკვისათვის მოკაზმული ავსტრალიელი მეომრები.

**ავსტრალიის ალპები** (Australian Alps), მთიანეთი სამხრ.-აღმ. ავსტრალიაში, „დიდი წყალგამყოფი ქედის“ უმაღლესი ნაწილი. სიგრძე დაახლ. 400 *კმ*, სიგანე 150 *კმ*-მდე, სიმაღლე 1700—2000 *მ*, მაქს. — 2230 *მ* (მთა კოსციუშკო, კონტინენტის უმაღლესი წერტილი). ა. ა. დარღვეული ჰორსტული მასივია. აგებულია პალეოზ. დანალექი ქანებით და გრანიტის ინტრუზივებით. ატყვია მეოთხეული გამყინვარების კვალი (მორენები, კარები და პატარა მყინვარული ტბები). ჩრდ.-დას. კალთებზე სათავე აქვს მდ. მურეის. ფერდობები 1200—1300 *მ*-მდე შემოსილია ხშირი ტყეებით (ევკალიპტი, ხეგვიმრა), ზემოთ ტანბრეცილი ტყე, ბუჩქნარი და მთის მდელოებია.

**ავსტრალიის დიდი ყურე** (Great Australian Bight), ინდოეთის ოკ-ის ყურე ავსტრალიის სამხრ. ნაპირთან, პეისლისა და ბანქსის კონცხებს შორის. ფართ. 484 ათ. *კმ*², სიღრმე 5080 *მ*-მდე. მოქცევა შერეული და დღეღამური, სიმაღლე 3,6 *მ*-მდე. მთავარი ნავსადგურია ადელაიდა.

**ავსტრალიის კავშირი** (Commonwealth of Australia).



ავსტრალიის კავშირის სახელმწიფო გერბი.

**ავსტრალიის კავშირი**

შინაარსი



### I. ზოგადი ცნობები

ა. კ.—სახელმწიფო *ერთა თანამეგობრობაში*. მდებარეობს ავსტრალიის კონტინენტზე, კ. ტასმანიასა და მცირე სანაპირო კ-ებზე (კინგი, ფლინდერსი, კენგურუ, მელვილი, გრუტ-აილენდი, უელსლი, ფრეიზერი და სხვ.). ფართ. 7,7 მლნ. *კმ*². მოსახლ. დაახლ. 13 მლნ. კაცი (1973). დედაქალაქი — კანბერა. ა. კ. ფლობს ნორფოლკის, შობის (კრისტმასი), ქოქოსის (კილინგი) და სხვ. კ-ებს, მართავს გაეროს სამეურვეო ტერიტორიას —

პაპუა — ახალ გვინეას. სახელმწ. ენა — ინგლისური. ეროვნ. დღესასწაულია 26 იანვარი — ავსტრალიის დღე (1788). ფულის ერთეული — ავსტრალიური დოლარი. სსრ კავშირის სახელმწ. ბანკის კურსით (1974 დეკ.) 1 ავსტრალ. დოლარი = 0,98 მან.

ა. კ. ადმინისტრაციულად იყოფა 6 შტატად და 2 ტერიტორიად (იხ. ცხრ. 1).

ა. კ-ის ბუნების შესახებ იხ. სტ. *ავსტრალია*.

### II. სახელმწიფო წესწყობილება

ა. კ. ფედერაციული სახელმწ. წყობილების კონსტიტუციური მონარქიაა. შედის *ერთა თანამეგობრობაში* დომინიონის უფლებით. 1900 კონსტიტუციით უმაღლესი საკანონმდებლო ორგანო — ფედერალური პარლამენტი შედგება ორი პალატისაგან: წარმომადგენელთა პალატისა (მოსახლ. ირჩევს 3 წლით) და სენატისაგან, სადაც ყოველი შტატი წარმოდგენილია 10 სენატორით; სენატორებს ირჩევენ 6 წლით. სახელმწიფოს მეთაურად ითვლება ინგლისის მეფე (1952-იდან — დედოფალი ელისაბედ II); პარლამენტთან ერთად მას ეკუთვნის უმაღლესი საკანონმდებლო ხელისუფლება. ა. კ-ში ინგლისის მეფის წარმომადგენელია გენერალ-გუბერნატორი, რ-საც ნიშნავს მეფე ა. კ-ის მთავრობის წარდგინებით. პარლამენტის მიერ მიღებული კანონი ძალაში შედის გენერალ-გუბერნატორის ხელმოწერის შემდეგ. აღმასრ. ხელისუფლება ეკუთვნის მეფეს (მის რწმუნებებს ახორციელებს გენ.-გუბერნატორი) და მთავრობას პრემიერ-მინისტრის მეთაურობით. თითოეულ შტატს აქვს საკუთარი კონსტიტუცია, ჰყავს პარლამენტი, მთავრობა პრემიერის მეთაურობით, გუბერნატორი, რ-საც დიდი ბრიტანეთის საგარეო საქმეთა სამინისტრო ნიშნავს შტატის მთავრობის წარდგინებით. შტატის კანონმდებლობა განსაზღვრავს ადმ.-ტერ. დაყოფას (საგრაფოები, ოლქები, ქალაქები) და ადგილ. თვითმმართველობის ორგანოთა სისტემას (არჩევითი მუნიციპალური საბჭოები).

აქტიური და პასიური საარჩევნო უფლება ეძლევა ა. კ-ის მოქალაქეებსა და ბრიტანეთის ქვეშევრდომთ 21 წლის ასაკიდან. არჩევნებში მონაწილეობა სავალდებულოა, თავის არიდებისათვის დაწესებულია ჯარიმა. აბორიგენებსა და აგრეთვე აზიის, აფრიკის ქვეყნებიდან და წყნარი ოკეანის კ-ებიდან გადმოსახლებულთ საარჩევნო ხმის უფლება არა აქვთ.

სასამართლო სისტემა მოიცავს ფედერალურ და საშტატო სასამართლოებს. უმაღლესი ინსტანციაა ე. წ. მაღალი სასამართლო, რ-იც ამავე დროს უმაღლესი სააპელაციო და *კონსტიტუციური სასამართლოა*. მის წევრებს მუდმივად ნიშნავს გენერალ-გუბერნატორი. შტატს აქვს გუბერნატორის მიერ დანიშნული თავისი უმაღლესი სასამართლო და სასამართლოები ადმ.-ტერ. ერთეულების მიხედვით. სახელმწ. გერბი და სახელმწ. დროშა, იხ. ფერადი ჩანართი სტ-ებთან *სახელმწიფო გერბი, სახელმწიფო დროშა*.

### III. მოსახლეობა

მოსახლეობის ძირითად ნაწილს შეადგენენ ბრიტ. კ-ებიდან გადმოსახლებული ინგლისელების (53%), ირლანდიელების (24%) და შოტლანდიელების (13%) შთამომავლები, რ-ებიც ქმნიან ავსტრალიელ ერს. ქვეყნის მკვიდრი მოსახლეობა თითქმის მთლიანად განადგურდა (იხ. *ავსტრალიელები*). ამჟამად შემორჩენილი აბორიგენები (40 ათ. კაცზე ცოტა მეტი, 1966) ცხოვრობენ ქვეყნის შიდა უდაბურ რაიონებში, მეტისები (დაახლ. 40 ათ. კაცი) — ქალაქების გარეუბნებსა და სოფლებში. ა. კ-ში ცხოვრობენ აგრეთვე იტალიელები, გერმანელები, ბერძნები, ჰოლანდიელები, ებრაელები, ჩინელები, იაპონელები, მალაიელები, ავღანელები, სირიელები და სხვ.; მოსახლ. უმრავლესობა ქრისტიანია (ანგლიკანები, კათოლიკეები, პრესვიტერიანელები, მეთოდისტები, ბაპტისტები და სხვ.).

მოსახლ. საშ. წლიურმა მატებამ 1960—70 შეადგინა 2,1%; დასაქმებულთა რიცხვმა (1972/73) — 4653 ათ. კაცი (სოფლისა და საოჯახო მეურნეობაში დასაქმებულთა და სამხედრო მოსამსახურეთა გამოკლებით), აქედან 29,8% ჩაბმულია დამუშავებით მრეწველობაში, 17,2% — ვაჭრობაში, 8,3% — მშენებლობაში, 5,4% — ტრანსპორტსა და კავშირგაბმულობაში, 4,7% — სახელმწ. აპარატში. ა. კ. მსოფლიოს ერთ-ერთი ყველაზე მეჩხრად დასახლებული ქვეყანაა. მოსახლ. განლაგებულია არათანაბრად; დაახლ. 80% ცხოვრობს კონტინენტის სამხრ.-აღმ. სანაპირო ზოლში. შიდა რაიონები თითქმის დაუსახლებელია (1 კაცი რამდენიმე $კმ^2$-ზე). მოსახლ. კონცენტრირებულია სამთო-სამრეწვ. ცენტრებში. ა. კ-ის მოსახლ. 83%-ზე მეტი ცხოვრობს ქალაქებში.

### IV. ისტორიული ნარკვევი

**ავსტრალია ევროპულ კოლონიზაციამდე.** ავსტრალ. მკვიდრი მოსახლეობის წინაპრები სამხრ. აზიიდან გადმოსახლებული უნდა იყვნენ ზედა პალეოლითის ხანაში. არახელსაყრელმა ბუნებრივმა პირობებმა და მსოფლიოს სხვა ხალხებთან კავშირის უქონლობამ შეაფერხა ავსტრალ. ტომების განვითარება. XVIII ს. მიწურულამდე ავსტრალიელები ნადირობასა და შემგროვებლობას მისდევდნენ, არ იცნობდნენ მესაქონლეობასა და მიწათმოქმედებას.

**ავსტრალია 1788—1901.** XVIII ს. დამლევიდან დიდმა ბრიტანეთმა დაიწყო ავსტრალიის კოლონიზაცია. თავდაპირველად ავსტრალია მსჯავრდადებულთა გადასახლების ადგილი იყო. 1788 თებ-ში ავსტრალიაში პირველი ინგლისელი გუბერნატორი ჩავიდა და თან 750 გადასახლებული ჩაიყვანა; მათ შექმნეს პირველი ინგლ. ახალშენი — ახალი სამხრეთი უელსი (მომავალი ქ. სიდნეი). 1868-მდე (ამ წელს აღიკვეთა ავსტრალიაში მსჯავრდადებულთა გადასახლება) გადაასახლეს 155 ათ-მდე მსჯავრდადებული. ბევრი მათგანი „პოლიტიკური დამნაშავე" (ირლანდიელი მეამბოხენი, ჩარტისტები და სხვ.) იყო. კოლონიზაციის პროცესში ამოწყდა ადგილ. მოსახლეობა, რ-ის რაოდენობა XVIII ს. დამლევიდან XX ს. დამდეგამდე 5—6-ჯერ შემცირდა. აბორიგენთა მნიშვნელოვანი ნაწილი *რეზერვაციებში* მოაქციეს.

მას შემდეგ, რაც ქვეყნის შიდა ნაწილში ვრცელ საძოვრებს მიაგნეს, სწრაფად განვითარდა მეცხვარეობა. ავსტრალიაში კაპიტალიზმის განვითარებას არ აფერხებდა ფეოდალიზმი და მისი გადმონაშთები, ამიტომ ის თავიდანვე იქცა მსხვილი კაპიტალ. სოფ. მეურნ. ქვეყნად.

კერძო პირები და მეცხვარეთა კომპანიები იტაცებდნენ უზარმაზარ ტერიტორიებს (ე. წ. სკუოტერობა). XIX ს. 30-იან წწ-ში გაჩნდა პირველი სამრეწვ. საწარმოები. სოფ. მეურნენი და მეწარმენი საჭიროებდნენ თავისუფალ მუშახელს. მათი ინტერესების შესაბამისად, დიდი ბრიტ. მთავრობა ხელს უწყობდა იმიგრაციას. კოლონია ვიქტორიაში (მელბურნის მახლობლად) ოქროს დიდი საბადოების აღმოჩენამ (1851) ავსტრალ. ეკონომიკის სწრაფი აღმავლობა გამოიწვია. დაიწყო მასობრივი თავისუფალი იმიგრაცია. 1861 ავსტრალიაში ცხოვრობდა 1,2 მლნ. კაცი, 1900-თვის კი მოსახლეობამ 3,7 მლნ. გადააჭარბა.

XIX ს. 40-იანი წწ-იდან კოლონიებმა დაიწყეს თვითმმართველობისათვის ბრძოლა. 1854 ვიქტორიის საბადოებზე იფეთქა ოქროს მაძიებელთა აჯანყებამ, რამაც ბრძოლის ბედი კოლონიების სასარგებლოდ გადაწყვიტა. 1855 თვითმმართველობა მიიღეს ახალმა სამხრ. უელსმა, ვიქტორიამ, სამხრ. ავსტრალიამ და ტასმანიამ.

ვიქტორიის აჯანყებამ ბიძგი მისცა მუშათა მასობრივ ორგანიზებულ მოძრაობას. მუშების დიდი ნაწილი (მ. შ. სოფ. მეურნეობის მუშებიც) გაერთიანდა პროფკავშირებში. 1872 ვიქტორიის დემოკრ. ასოციაცია შეუერთდა I ინტერნაციონალს. XIX ს. 70-იან წწ-ში ავსტრალიის ყველა დარგის მუშებმა სხვა ქვეყნის მუშებზე ადრე მიაღწიეს რვასაათიან სამუშაო დღეს; 90-იან წწ-ში შეიქმნა ლეიბორისტული პარტია. XIX ს. II ნახ-ში მრეწვ. განვითარებას ხელს უწყობდა კაპიტალისა და კვალიფიციური მუშების შემოსვლა (უმთავრესად ინგლისიდან). XIX ს. დამლევს გამწვავდა კლასთა ბრძოლა. მეზღვაურთა (1890) და ცხვრის მპარსავი მუშების — შირერების (1894) გაფიცვას მხარი დაუჭირეს სხვა საწარმოთა მუშებმაც. სოფლად მწვავე ბრძოლა გაჩაღდა იმიგრანტებსა და სკუოტერებს შორის. კოლონიების მთავრობები „თეთრი ავსტრალიის" რასობრივ პოლიტიკას ადგნენ, სპეც. კანონმდებლობა ზღუდავდა ფერადკანიანთა (აზიის, აფრ. და ოკეანეთის მცხოვრებთა) იმიგრაციას. 1900 დიდი ბრიტანეთის პარლამენტმა მიიღო კანონი, რ-ის ძალით ექვსივე კოლონია (ახალი სამხრ. უელსი, ვიქტორია, კვინსლენდი, სამხრ. ავსტრალია, დას. ავსტრალია და ტასმანია) ერთ ფედერაციად — ავსტრალიის კავშირად გამოცხადდა. ეს აქტი 1901 წ. 1 იანვრიდან შევიდა ძალაში და ა. კ-ის კონსტიტუციად იქცა; ა. კ-მა მიიღო დომინიონის სტატუსი, ხოლო ყოფილმა კოლონიებმა — შტატების უფლებები. ა. კ-ის შექმნამ დააჩქარა ავსტრალ. ერის ჩამოყალიბების პროცესი.

**ა. კ. 1901—18.** XIX—XX სს. მიჯნაზე ავსტრალ. კაპიტალიზმი შევიდა იმპერიალიზმის სტადიაში. XX ს. დამდეგს ა. კ-ში არსებობდა ინგლ.-ავსტრალ. კაპიტალის საფუძველზე აღმოცენებული მსხვილი მონოპ. გაერთიანებები (შავი და ფე-

**ავსტრალიის კავშირი**

უდიდესი ქალაქები

(ათასი მცხოვრები, 1972)

| | |
|---|---|
| სიდნეი | 2851 |
| მელბურნი | 2544 |
| ბრისბენი | 888 |
| ადელაიდა | 855 |
| პერთი | 725 |





ავსტრალიელები.

ცხრ. 1.— ადმინისტრაციული დაყოფა

| შტატი და ტერიტორია (States and Territories) | ფართობი (ათ. $კმ^2$) | მოსახლეობა (ათ. კაცი, 1970, შეფასება) | ადმ. ცენტრი |
|---|---|---|---|
| ახალი სამხრეთი უელსი (New South Wales) | 801,4 | 4595,4 | სიდნეი (Sydney) |
| დასავლეთი ავსტრალია (Western Australia) | 2527,6 | 991,3 | პერთი (Perth) |
| ვიქტორია (Victoria) | 227,6 | 3461,4 | მელბურნი (Melbourne) |
| კვინსლენდი (Queensland) | 1727,5 | 1810,0 | ბრისბენი (Brisbane) |
| სამხრეთი ავსტრალია (South Australia) | 984,4 | 1169,3 | ადელაიდა (Adelaide) |
| ტასმანია (Tasmania) | 68,3 | 393,7 | ჰობარტი (Hobart) |
| ფედერალური დედაქალაქის ტერიტორია (Australian Capital Territory) | 2,4 | 136,3 | კანბერა (Canberra) |
| ჩრდილო ტერიტორია (Northern Territory) | 1347,5 | 73,0 | დარვინი (Darwin) |

რადი მეტალურგია, კვების, სამთამადნო მრეწვ. და სხვ.). ქალაქებში ვაჭრობა-მრეწვ. კონცენტრაციამ დიდი ძალა შესძინა პროფკავშირებსა და ლეიბორისტულ პარტიას. ა. კ-ის კაპიტალისტები დიდ მონოპ. შემოსავალს უწილადებდნენ მუშათა არისტოკრატიას და ხელს უწყობდნენ მუშათა მოძრაობაში ოპორტუნიზმისა და რეფორმიზმის ზრდას. ,,ავსტრალიის მუშათა პარტია სიტყვიერადაც კი არ არის სოციალისტური პარტია, — წერდა ვ. ი. ლენინი, — სინამდვილეში ეს არის ლიბერალურ-ბურჟუაზიული პარტია... ავსტრალიის მუშათა პარტიის ბელადები — პროფესიულ კავშირთა მოხელეები არიან. . .“ (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 19, გვ. 246—247).

ა. კ-ის ფედერალურ პარლამენტში კონსერვატორებისა და ლიბერალების გვერდით მნიშვნელოვანი გავლენა მოიპოვეს ლეიბორისტებმა. 1904 ა. კ-ში (და მთელ მსოფლიოში) პირველად შეიქმნა ლეიბორისტული მთავრობა, რ-მაც 3 თვეს იარსება. უფრო გვიან ლეიბორისტებმა სამჯერ შეადგინეს კაბინეტი (1908—09, 1910—13, 1914—17). ლეიბორისტული მთავრობები პროგრ. ღონისძიებებთან ერთად (ქალებისათვის ხმის უფლების მინიჭება, მოხუცებულობის უზრუნველყოფა და სხვ.) ატარებდნენ კლასობრივ შემთანხმებლურ და ბურჟ.-ლიბერ. პოლიტიკას. 1904 ა. კ-ის ფედერალური პარლამენტის მიერ მიღებული კანონით შეიქმნა შრომითი კონფლიქტების საარბიტრაჟო ტრიბუნალი; საფუძველი ჩაეყარა შრომითი კონფლიქტების სახელმწ. რეგულირების სისტემას, რაც ხელსაყრელი იყო ბურჟუაზიისათვის. ამავე დროს ლეიბორისტული მთავრობები აქტიურად უჭერდნენ მხარს დიდი ბრიტ. იმპერიალ.-ექსპანსიურ პოლიტიკას.

ა. კ-მა აქტიური მონაწილეობა მიიღო I მსოფლიო ომში. მისი საექსპედ. ჯარი (დაახლ. 400 ათ. კაცი) შედიოდა ბრიტანეთის არმიის შემადგენლობაში. ომის საკითხებთან დაკავშირებით ლეიბორისტულ პარტიაში განხეთქილება მოხდა. მემარჯვენე უმცირესობა პრემიერ-მინისტრ უ. ჰიუზის მეთაურობით 1917 გამოეყო პარტიას და შეუერთდა ლიბერალებს, შეიქმნა ახალი, ე. წ. ეროვნული პარტია.

**ა. კ. 1918—45.** I მსოფლიო ომის შემდეგ ა. კ. იქცა ექსპანსიონისტურ, მცირე იმპერიალ. სახელმწიფოდ. პარიზის საზავო კონფერენციაზე 1919 იგი პრეტენზიას აცხადებდა წყნარი ოკ-ის ყველა გერმ. კოლონიაზე. 1921 მიიღო მანდატი ახალი გვინეის გერმ. ნაწილზე და კ. ნაურუზე.

ა. კ-ში დაიწყო მუშათა მოძრაობის აღმავლობა; მეცნ. სოციალიზმის გავრცელებაში მნიშვნელოვანი წვლილი შეიტანა რუსმა რევოლუციონერმა *არტემმა* (თ. სერგეევი), რ-იც ციმბირის გადასახლებიდან ავსტრალიაში გაიქცა და იქ გაატარა რამდენიმე წელიწადი (1911—17). ა. კ-ის მუშათა მოძრაობაზე დიდი გავლენა მოახდინა ოქტ. სოციალისტურმა რევოლუციამ. 1920 ოქტომბერში სოციალ. და მემარცხენე ჯგუფების კონფერენციაზე სიდნეიში შეიქმნა ავსტრალ. კომპარტია. ა. კ-ის მშრომელები ილაშქრებდნენ საბჭ. რუსეთში ინტერვენციის წინააღმდეგ ლოზუნგით: ,,ხელები შორს რუსეთისაგან!“. მასების გავლენით 1921 ლეიბორისტული პარტიის ოფიც. მიზნად გამოცხადდა ,,წარმოების, განაწილებისა და გაცვლის სოციალიზაცია“. კომპარტიის ინიციატივით 1927 შეიქმნა ერთიანი პროფკავშირული ცენტრი — ავსტრალიის პროფკავშირთა საბჭო.


სიდნეის ნავსადგური.

მსოფლიო ეკონომიკურმა კრიზისმა (1929—33) ძირფესვიანად შეარყია ა. კ-ის ეკონომიკა; 1933-თვის მუშათა კლასის დაახლ. 30% (500 ათ. კაცი) უმუშევარი დარჩა. ჯ. ჰ. სკალინის ლეიბორისტული მთავრობა (1929—32) შეეცადა კრიზისიდან გამოსავალი მოენახა მშრომელთა ცხოვრების დონის გაუარესების ხარჯზე. ამან კლასთა ბრძოლის გამწვავება და გაფიცვათა ტალღა გამოიწვია. მთავრობამ გაფიცულთა წინააღმდეგ ჯარი გამოიყვანა.

ლეიბორისტულ პარტიაში ახალი განხეთქილება მოხდა, მას გამოეყო უკიდურესი მემარჯვენე ფრთა, შეუერთდა ეროვნულ პარტიას და მასთან ერთად შექმნა ბურჟ. ერთიანი ავსტრალიის პარტია. მისმა ლიდერმა ჯ. ლაიონსმა აგრ. პარტიასთან ერთად შეადგინა კოალიციური მთავრობა (1932—39). 1931 უესტმინსტერის სტატუტით ბრიტანეთის დომინიონებს, მათ შორის ა. კ-ს მიენიჭა დამოუკიდებლობა საგარეო და საშინაო პოლიტიკაში. II მსოფლიო ომამდე მეტროპოლია მაინც უწევდა კონტროლს ა. კ-ის საგარეო პოლიტიკას, ეკონომიკურად კი ა. კ. ინგლ. აგრ.-სანედლეულო დანამატი იყო. ინგლ. კაპიტალი კვლავ ბატონობდა მის ეკონომიკაში.

II მსოფლიო ომის წინა წლებში ა. კ-ში ძალაუფლება ხელთ იგდეს კონსერვატორებმა, რ-თა ლიდერმა რ. გ. მენზისმა შეადგინა მთავრობა (1939—1941). მოგვიანებით (1944-იდან) იგი ერთიანი ავსტრალიის პარტიის საფუძველზე შექმნილი ლიბერ. პარტიის ლიდერი გახდა.

1939 სექტ. ა. კ-მა დიდ ბრიტანეთთან და საფრანგეთთან ერთად ომი გამოუცხადა ფაშისტურ გერმანიას (იხ. *მეორე მსოფლიო ომი 1939—45*). ა. კ-ის ჯარი იბრძოდა ჩრდ. აფრიკასა და დას. ევროპაში (იტალია). როდესაც ომში იაპონიაც ჩაება და ბრძოლა წყნარი ოკ-ის აუზში გაჩაღდა, ა. კ-ის სამხ. ძალებმა აქ განსაკუთრებით მნიშვნელოვანი როლი ითამაშეს (სულ მობილიზებული იყო 890 ათმდე კაცი). 1941—45 ა. კ-ს მართავდა კერტენის ლეიბორისტული კაბინეტი. სამხრ.-აღმ. აზიაში ინგლისელთა დამარცხებების შედეგად შეიქმნა იაპონელთა თავდასხმის საფრთხე. ა. კ-ის ტერიტორიაზე განლაგდა აშშ-ის ჯარი. ა. კ-ის არმია მოკავშირეებთან ერთად ებრძოდა ახალ გვინეაზე იაპონელ აგრესორებს. თვით ა. კ. ომისგან ეკონომიკურად არ დაზარალებულა. ომის წლებში იქ მნიშვნელოვნად განვითარდა მრეწველობა. მმართველმა წრეებმა ორიენტაცია აშშ-ზე აიღეს. ა. კ. იქცა აშშ-ის ერთ-ერთ უმთავრეს სამხ.-საოპერაციო ბაზად წყნარ ოკ-ში. გაიზარდა მისი საერთაშ. მნიშვნელობა. 1942 ოქტომბერში დამყარდა დიპლ. ურთიერთობა ა. კ-სა და სსრ კავშირს შორის.

**ა. კ. 1945 შემდეგ.** II მსოფლიო ომის დროს და შემდგომ წლებში ა. კ-ის საგარეო პოლიტიკა აღარ ექვემდებარებოდა დიდ ბრიტანეთს. იგი დამოუკიდებელ სახელმწიფოდ გადაიქცა. ა. კ-ის იმპერიალ. წრეები საერთაშ. ასპარეზზე გამოდიოდნენ აშშ-ის და ინგლისის იმპერიალისტებთან ერთად. ა. კ. წყნარი ოკ. ერთ-ერთ უდიდეს სამხ.-პოლიტ. ძალად გადაიქცა და სამხრ.-აღმ. აზიაში ხელმძღვანელ როლს იჩემებდა. ლიბერ. პარტიის ლიდერის რ. მენზისის მეორე კოალიციური (აგრარულ პარტიასთან ერთად) კაბინეტი (1949—66) ატარებდა რეაქციულ საშინაო პოლიტიკას. 1951 მთავრობამ სცადა ავსტრალ. კომპარტიის აკრძალვა, მაგრამ მშრომელთა დიდ წინააღმდეგობას წააწყდა, რეფერენდუმმა (1951 სექტ.) უარყო კომპარტიის აკრძალვის კანონპროექტი.

1950—53 ა. კ. მონაწილეობდა ამერიკელ იმპერიალისტთა შეიარაღებულ ინტერვენციაში (16 ათ. კაცით) კორეაში და 50-იან წწ-ში — დიდი ბრიტანეთის კოლონ. ომში მალაიის წინააღმდეგ. 1957—58 ლეიბორისტულ პარტიაში ახალი განხეთქილება მოხდა, მემარჯვენე დაჯგუფებამ შექმნა ე. წ. დემოკრ. ლეიბორისტული პარტია და კვინსლენდის ლეიბორისტული პარტია.

1965 შემოდგომიდან ა. კ-ის სამხ. ნაწილები მონაწილეობდნენ ვიეტნამის წინააღმდეგ ომში. ა. კ-ის მთავრობა ატარებს პროამერ. პოლიტიკას. ამავე დროს ინარჩუნებს მჭიდრო კავშირს დიდ ბრიტანეთთან. 1952-იდან ა. კ. ტერიტორიაზე ჩატარდა ინგლ. ატომური და რაკეტული იარაღის არაერთი გამოცდა. 1958-თვის ა. კ-ში დაბანდებული უცხოური კაპიტალის 60% (1 მლრდ. გირვ. სტერლ.) ინგლისის კაპიტალზე მოდიოდა. 1954 აპრ. ა. კ-ის ხელისუფალთა მიერ მოწყობილი ანტისაბჭოთა კამპანიის შედეგად ა. კ-სა და სსრკ-ს შორის შეწყდა ნორმალური დიპლ. ურთიერთობა (აღდგა 1959 მარტში).

კომპარტია, ლეიბორისტული პარტიის რიგითი წევრები და პროფკავშირები მოითხოვდნენ ა. კ-ის ჯარის გაყვანას სამხრეთ ვიეტნამიდან.

მიუხედავად ძლიერი საპროტესტო მოძრაობისა, ლიბერ. და აგრ. პარტიების კოალიციური კაბინეტი განაგრძობდა აშშ-ის იმპერიალიზმის ხელშემწყობ საგარეო პოლიტიკას. მენზისის მთავრობა შეცვალეს ჰ. ჰოლტის (1966 იანვ. — 1967 დეკ.) და ჯ. გორტონის (1968 იანვ.), უ. მაკ-მაჰონის (1971 მარტი) ლიბერალურმა კაბინეტებმა, რ-თაც აშშ-სა (ა. კ-ის შესვლა სამხედრო-პოლიტ. ბლოკში — ანზიუსში, 1951) და ინგლისთან (სამხ. დაჯგუფება ანზიუკში გაერთიანება, 1971) მჭიდრო კონტაქტის პოლიტიკასთან ერთად დაიწყეს იაპონიასთან დაახლოება (ა. კ-ის შესვლა აზია-წყნარი ოკეანის საბჭოში — აზპაკში, 1966).

ლიბერ. და აგრ. პარტიების კოალიციურმა მთავრობებმა ქვეყანაში 23 წლის გამგებლობის მანძილზე ფართოდ გაუღეს კარი უცხოურ მონოპოლიებს. ქვეყნის ეკონომიკაში უცხოური საკუთრების წილი თითქმის ერთიორად გაიზარდა. 1968 ა. კ-ში უცხოური კაპიტალი კონტროლს უწევდა საავტ. წარმოების 89%, ფერადი ლითონების წარმოების 83,6%, ნავთობგადასამუშ. მრეწვ. 81,6%, ქიმ. მრეწვ. 78%. უცხოელთა კაპიტალდაბანდებებმა 12 მლრდ. დოლ. მიაღწია.

1972 უმუშევართა რიცხვმა 100 ათ. გადააჭარბა, 7%-ით გაიზარდა ფასები პირველი მოხმარების საქონელზე, ინფლაციამ მკვეთრად გააუარესა მილიონობით ავსტრალიელის ცხოვრება. უკმაყოფილებამ მოიცვა მოსახლეობის ფართო ფენები. გააააქტიურეს თავიანთი უფლებებისათვის ბრძოლა აბორიგენებმა. პირველად ა. კ-ის ისტორიაში სენატის შემადგენლობაში შეიყვანეს აბორიგენი. უცხოეთის მონოპოლიათა ფაქტობრივად შეუზღუდავი ბატონობის წინააღმდეგ გამოვიდნენ აგრეთვე ეროვნული კაპიტალის წარმომადგენლები. ამან განაპირობა 1972 წ. 2 დეკ. გამართულ საპარლამენტო არჩევნებში ლეიბორისტული პარტიის გამარჯვება. ახალ მთავრობას სათავეში ჩაუდგა ლეიბორისტული პარტიის ლიდერი ე. უიტლემი.

*ლიტ.*: მ ა რ ქ ს ი კ., კაპიტალი, ტ. 1,

თბ., 1954, თ. 25; მისივე, Торговля чинами. — Вести из Австралии, Маркс К. и Энгельс Ф., Соч., 2 изд, т. 11; ლენინი ვ. ი., ავსტრალიაში, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 19; მისივე, რვეული იმპერიალიზმის შესახებ, იქვე, ტ. 39; Артем (Сергеев Ф. А.). «Счастливая страна». Австралийские очерки, М., 1926; Дорофеев Б. Я., Углов А. А., Современная Австралия, М., 1959; Кэмпбелл З., Влияние Великой Октябрьской революции на рабочее движение Австралии, [пер. с англ.], М., 1957; Лебедев И. А., Экономика и политика Австралии после второй мировой войны, М., 1966; Милейковский А., Австралия, [М.—Л.], 1937; Морозов С. Н., Австралийский колониализм М., 1967; Мухин Г. И., Австралия и Океания, 2 изд., М., 1967; Росс Э., Великий Октябрь и рабочее движение Австралии, [пер. с англ], М., 1967; Шаркн Л., Социализм в Австралии. Точка зрения коммунистов на «демократический социализм», [пер. с англ], М, 1958; Clark M., A short history of Australia, L., 1964; Fitzpatrick B. The Australian people 1788—1945, 2 ed, Melb., 1951; Wynd I., Wood J. A map history of Australia, [2 ed]. Melb., [1967].

## V. პოლიტიკური პარტიები, პროფკავშირები და სხვა საზოგადოებრივი ორგანიზაციები

**პოლიტიკური პარტიები.** ლიბერალური პარტია (The Liberal Party), შეიქმნა 1944. გამოხატავს მსხვილი ბურჟუაზიის ინტერესებს. აგრარული პარტია (The Country Party), შეიქმნა 1916. გამოხატავს მსხვილი მიწათმფლობელების ინტერესებს. ავსტრალიის ლეიბორისტული პარტია (The Australian Labour Party), შეიქმნა XIX ს. 90-იან წწ-ში. პარტიაში კოლექტიურ წევრთა უფლებით შედიან სხვადასხვა პროფკავშირები. 1972 დეკ-იდან ხელისუფლების სათავეშია დემოკრატიული ლეიბორისტული პარტია (The Democratic Labour Party), შეიქმნა 1957. აერთიანებს უკიდურეს მემარჯვენე ელემენტებს, რ-ებიც ლეიბორისტულ პარტიას ჩამოსცილდნენ. ავსტრალიის კომუნისტური პარტია (The Communist Party of Australia), შეიქმნა 1920 (იხ. *ავსტრალიის კომუნისტური პარტია*). ავსტრალიის პარტია, შეიქმნა 1969 ლიბერ. პარტიიდან გამოსულ მოღვაწეთაგან. სოციალისტური პარტია, შეიქმნა 1972.

**პროფკავშირები და სხვა საზოგადოებრივი ორგანიზაციები.** ავსტრალიის პროფესიული კავშირების საბჭო, შეიქმნა 1927. შედის თავისუფალი პროფკავშირების საერთაშ. კონფედერაციაში. მხარს უჭერს ლეიბორისტულ პარტიას. საზოგადოება ავსტრალია-სსრკ (1942). ავსტრალიის მშვიდობის საბჭო, ა. კ-ის მშვიდობის მომხრეთა გაერთიანება, შეიქმნა 1949. ავსტრალიის სოციალისტური ახალგაზრდობის კავშირი, ავსტრალიის ახალგაზრდობის პროგრ. ორგანიზაცია, შეიქმნა 1967. მოქალაქეთა ეროვნული კავშირი, რეაქციული კათოლიკური ორგანიზაცია, შეიქმნა 1957. ყოფილ სამხედრო მოსამსახურეთა ლიგა, რეაქციული ორგანიზაცია, შეიქმნა 1916. ფერმერების ეროვნული კავშირი, გამოხატავს მსხვილ მიწათმფლობელთა ინტერესებს.

## VI. ეკონომიკურ-გეოგრაფიული ნარკვევი

**ზოგადი დახასიათება.** ა. კ. ეკონომიკურად და პოლიტიკურად დიდ ბრიტანეთსა და აშშ-ზე დამოკიდებული, განვითარებული ინდუსტრ.-აგრ. ქვეყანაა. სოფ. მეურნეობასა და მრეწველობაში გაბატონებულია კაპიტალ. წარმოება. ქვეყნის მეურნ. მთავარ დარგებს აკონტროლებს რამდენიმე მონოპოლია (უდიდესია „ბროკენ-ჰილ პროპრაიეტერი"). ეროვნ. სიმდიდრის დაახლ. 20% უცხოეთის მონოპოლიების ხელშია. ინგლისის კაპიტალი ბატონობს სამთამადნო, ქიმ., ელექტრო- და რადიოტექ. მრეწველობაში, სოფ. მეურნეობასა და საზღვ. ნაოსნობაში; ამერიკისა — ავტომშენებლობაში, ნავთობგადასამუშ. და რეზინის მრეწველობაში.

ა. კ. კაპიტალ. სამყაროში პირველ ადგილზეა ცხვრის სულადობით, ნაპარსი მატყლით, ტყვიის მოპოვებით — მეორეზე.

მრეწველობა იძლევა ა. კ-ის მთელი პროდუქციის ღირებულების 2/3-ს. ეკონ. უძველესი დარგია სამთომოპოვებითი მრეწველობა. პოლიმეტალების ყველაზე დიდი საბადო ბროკენ-ჰილი (ახალი სამხრ. უელსი) იძლევა მთელ ქვეყანაში მოპოვებული ტყვიის 80%-ს, თუთიის 76%-ს და ვერცხლის 58%-ს. სპილენძის მოპოვების მთავარი ცენტრებია მაუნტ-აიზა (69%), მაუნტ-მორგანი (კვინსლენდი) და მაუნტ-ლაიელი (ტასმანია). ა. კ-ში მოპოვებული ოქროს 90%-ს იძლევა დას. ავსტრალია (კალგურლი, ლეონორა და სხვ.). მაღალხარისხოვან რკინის მადანს იღებენ სამხრ. ავსტრალიის (აირონნობი) და დას. ავსტრალიის (იამპი-საუნდი) შტატებში. რკინის მადნის მოპოვება ბევრგან ღია წესით ხდება. სამხრ. ავსტრალიაში და ჩრდ. ტერიტორიაზე იღებენ ურანს (ურანის მადნის მოპოვებით ა. კ. კაპიტალ. სამყაროში ერთ-ერთ პირველ ადგილზეა), კონტინენტის აღმ. და სამხრ.-აღმ. სანაპიროზე — რუტილსა და ცირკონს; წარმოებს ქრომის, მოლიბდენის, ვოლფრამის, ვანადიუმისა და სხვ. იშვიათი ლითონების მოპოვებაც. ძირითადი სასარგებლო წიაღისეულის მოპოვების შესახებ იხ. ცხრ. 2.

ენერგეტიკის საფუძველია ქვანახშირი, რ-ის საბადოების 3/4 ახალი სამხრ. უელსისა და კვინსლენდის შტატებშია. ნავთობი მოიპოვება კვინსლენდსა და დას. ავსტრალიაში. ელექტროენერგიის საერთო წარმოების (58 მლრდ. *კვტ. სთ*, 1971). დიდ ნაწილს თბოელსადგურები იძლევიან. მძლავრი ჰესებია ავსტრალიის ალპებში და კ. ტასმანიაზე.

ა. კ-ის ეკონომიკის მთავარი დარგია დამუშავებითი მრეწვ., განსაკუთრებით მეტალურგია და მანქანათმშ. (დამუშ. მრეწვ. პროდუქციის ღირებულების 42,1%) ადგილ. ნედლეული თითქმის მთლიანად უზრუნველყოფს ავსტრალიის შავ და ფერად მეტალურგიას. ქ-ნები განლაგებულია საბადოების მახლობლად და ტექნიკურად კარგად არის აღჭურვილი. უდიდესია ნიუკასლის, პორტ-კემბლის, ვულონგონგის (ახალი სამხრ. უელსი), უაიალის (სამხრ. ავსტრალ.), კუინანის (დას. ავსტრალ.) კომბინატები, ბელ-ბეის (ტასმანია) ფერომანგანუმის ქ-ნა. ფერად ლითონებს ადნობენ პორტ-პირიში (ვერცხლი, ტყვია, სპილენძი), მაუნტ-აიზასა (სპილენძი) და პორტ-კემბლაში (სპილენძი, ოქრო).

მანქანათმშ. განვითარდა II მსოფლიო ომის დროს და სპეციალიზებულია საზღვარგარეთიდან (უმთავრესად აშშ-იდან) შემოტანილი მზა ნაწილების აწყობაზე. საავტ. ქ-ნები განლაგებულია ა. კ-ის სამხრ. და სამხრ.-აღმ. ნაწილში (მელბურნი, სიდნეი, ჯილონგი, ადელაიდა, პერთი და სხვ.). აქვეა სას.-სამ. მანქანათმშ. დიდი ქ-ნები, შედარებით პატარა ქ-ნები მიწათმოქმედების რაიონებშია. გემთმშენებლობა სპეციალიზებულია სატვირთო გემების აწყობა-მშენებლობაზე. გემთმშ. ცენტრებია: სიდნეი, მელბურნი, ბრისბენი, ნიუკასლი, უაიალა, დევონპორტი (ტასმანია). ელექტროტექ. მრეწვ. ამზადებს სხვადასხვა დეტალს და ელსადგურის მთლიან მოწყობილობას. მისი საწარმოები თავმოყრილია დიდი ქალაქების (მელბურნი, სიდნეი, ადელაიდა) გარეუბნებში და ჯილონგში, კუინანაში, პერთში და სხვ.

კვების მრეწვ. მრავალფეროვანია. დიდი ხორცკომბინატები თავმოყრილია საპორტო ქალაქებში (როკჰემპტონი, ტაუნსვილი, გლადსტონი, ბრისბენი, სიდნეი, მელბურნი, ადელაიდა, პერთი), აქვეა წისქვილკომბინატები, საიდანაც ფქვილი საგარეო ბაზარზე იგზავნება. კარაქისა და ყველის ქ-ნები განლაგებულია ქვეყნის აღმ. და სამხრ.-აღმ. მცირე ქალაქებში. კვინსლენდის შტატში შაქრის ლერწმისაგან ამზადებენ ნედლ შაქარს, რ-საც შემდეგ დიდ სანაპირო ქალაქებში ასუფთავებენ. მეღვინეობა განვითარებულია სამხრ. და დას. ავსტრალიის შტატებსა და ახალ სამხრ. უელსში. საფეიქრო, სამკერვალო, ტრიკოტაჟის და ფეხსაცმლის საწარმოები განლაგებულია ახალი სამხრ. უელსის, ვიქტორიისა და სამხრ. ავსტრალიის შტატებში.

ა. კ-ის ქიმ. მრეწვ. საწარმოები მუშაობენ სამთომოპოვებითი და მეტალ. მრეწვ. ნარჩენებზე. ქიმიკატები, მჟავები

ცხრ. 2 — ძირითადი სასარგებლო წიაღისეულის მოპოვება

| | 1932 | 1952 | 1971 |
|---|---|---|---|
| სპილენძი[1] (ათ. ტ) . . . . . . | 14,6 | 18,9 | 170,4 |
| ოქრო[1] (ათ. კგ) . . . . . . | 22,2 | 30,6 | 19,3 |
| ტყვია[1] (ათ. ტ) . . . . . . | 214,0 | 231,9 | 402,0 |
| თუთია[1] (ათ. ტ) . . . . . . | 117,6 | 199,6 | 454,8 |
| რკინა[1] (ათ. ტ) . . . . . . | . . . | 1913,0 | ჰ7100 |
| ბოქსიტები (ათ. ტ) . . . . . | 1,1 | 7,4 | 13692 |
| ქვანახშირი (მლნ. ტ) . . . . | 8,7 | 19,7 | 45,1 |

[1] მადანში ლითონის შემცველობის მიხედვით.

და ფეთქებადი ნივთიერებანი მზადდება პორტ-პირიში, პორტ-კემბლაში, ნიუკასლში, ლითგოუში, სასუქები — პორტ-კემბლაში, ნიუკასლში, ჯილონგში, მაკაიში, კერნსში, ბრისბენში, კუინანაში, პლასტმასა — ბოტანი-ბეიში, ალტონაში. ნავთობგადამუშავებისა და ნავთობქიმიის ცენტრებია ლავერტონი, კლაიდი, კორნელი და სხვ. ამზადებენ სინთეზურ კაუჩუკსა და სინთეზურ ბოჭკოს.

**სოფლის მეურნეობა.** ა. კ. მსხვილი მიწათმფლობელური ქვეყანაა. სას.-სამ. მიწის 80%-ზე მეტი ეკუთვნის მსხვილ კაპიტალ. მეურნეობებს. სოფ. მეურნ. იძლევა ა. კ-ის მთელი პროდუქციის ღირებულების 1/3-ს და ექსპორტის 4/5-ს. ფართოდაა გამოყენებული ხელოვნური მორწყვა (ვრცელი სარწყავი სისტემებია ახა-



ქ. სიდნეი. ხიდი პორტ-ჯექსონის ყურეზე. 1923-32.

ლი სამხრ. უელსის და ვიქტორიის შტატებში), სასუქი, სას.-სამ. მანქანები.

სას.-სამ. პროდუქციის ღირებულების 62%-ზე მეტს იძლევა მეცხოველეობა. 1973 ა. კ-ში 142,1 მლნ. სული ცხვარი იყო (კონტინენტის მოსახლეობის 1 სულზე საშ. 11 ცხვარი მოდის). ა. კ. იძლევა გაურეცხავი მატყლის მსოფლიო წარმოების (სსრკ გარდა) 1/3-ს (აქედან 1/2 მერინოსის ჯიშის ცხვრის მატყლია). მეცხვარეობა განვითარებულია ველისა და ნახევარუდაბნოს რაიონებში, აღმ. ავსტრალიის მთების დას. ფერდობებზე. ა. კ-ის აღმ. სანაპიროზე განვითარებულია სარძეო, ჩრდ.-აღმ. და ჩრდ. ნაწილში (კვინსლენდი, ჩრდ. ტერიტორია)— სახორცე მესაქონლეობა (29,2 მლნ. სული მსხვ. რქ. საქონელი, 1973). მეცხოველეობის პროდუქციის შესახებ იხ. ცხრ. 3.

ც ხ რ . 3.— მ ე ც ხ ო ვ ე ლ ე ო ბ ი ს  პ რ ო დ უ ქ ც ი ა

| | 1936/37 | 1959/60 | 1971/72 |
|---|---|---|---|
| მატყლი[1] (ათ. ტ) . . . . . . . | 445,8 | 762 | 875 |
| ხორცი (ათ. ტ) . . . . . . . | 1024,2 | 1448,5 | 2480 |
| რძე (მლნ. ლ) . . . . . . . | 4906,2 | 6394 | 7079 |
| კარაქი (ათ. ტ) . . . . . . . | 179,7 | 200,7 | 196 |
| ყველი (ათ. ტ) . . . . . . . | 20,6 | 45,2 | 79 |

[1] გაურეცხავი.

მიწათმოქმედება მეცხოველეობასთან შედარებით ნაკლებად არის განვითარებული. ძირითადი მარცვლეული კულტურაა ხორბალი (7138 ათ. ჰა, 8510 ათ. ტ, 1971/72); მოსავლის 60—80% გააქვთ. „ხორბლის სარტყელი“ ვრცელდება სამხრ. ავსტრალიაში ქ. ბრისბენიდან სპენსერის ყურემდე და ქვეყნის სამხრ.-დას. ნაწილში. შაქრის ლერწამი (234 ათ. ჰა, 19389 ათ. ტ, 1971/72,) მოჰყავთ ა. კ-ის ჩრდ.-აღმ. ნაწილში, ციტრუსები და ყურძენი — მურეი—მარამბიჯის შუამდინარეთში და ქვეყნის სამხრ.-დას. ნაწილში. ვაშლი, მსხალი, გარგარი გვხვდება ზეგნებზე, ბანანი, ანანასი და მანგო — ტროპიკულ რაიონებში (ჩრდ.-აღმ. ნაწილი). მებოსტნეობა განვითარებულია აღმ. და სამხრ.-დას. რაიონებში. დიდი ფართობი უკავია საკვებ ბალახს.

**ტრანსპორტი.** ა. კ-ის შიდა ეკონ. ურთიერთობისათვის მთავარია სარკინიგზო ტრანსპ. (რკინიგზის ხაზის სიგრძე 40,2 ათ. *კმ*, 1972). მთავარი ხაზებია: პორტ-ოგასტპა—პერთი, მელბურნ—ალისსპრინგსი, სიდნეი—პორტ-პირი. ბოლო ხანს დიდი მნიშვნელობა მოიპოვა ავტოტრანსპორტმა (გზების სიგრძე 880 ათ. *კმ*, 1972). 1972 ა. კ-ში იყო 4,2 მლნ. მსუბუქი და 1 მლნ. სატვირთო ავტომანქანა და ავტობუსი. სანაოსნო მდინარეების სიმცირის გამო სამდინარო ტრანსპ. სუსტადაა განვითარებული. დიდ როლს ასრულებს საზღვაო ტრანსპორტი. გარე საზღვაო ტვირთზიდვა უცხოეთის, უმთავრესად დიდი ბრიტანეთისა და აშშ-ის კომპანიების ხელთაა. დიდი ნავსადგურებია ნიუკასლი, ფრიმანტლი, პორტ-კემბლა, სიდნეი, ჯილონგი, მელბურნი, ბრისბენი, პორტ-ადელაიდა, ჰობარტი და სხვ. განვითარებულია საჰაერო ტრანსპორტი. ა. კ-ს კვეთს მნიშვნელოვანი საერთაშ. საჰაერო მაგისტრალები, მთავარი აეროპორტია დარვინი.



მელბურნი. ვიქტორიის შტატის ბიბლიოთეკა.



მელბურნი. ხიდი პრინც-ბრიჯი.

**საგარეო ეკონომიკური კავშირი.** 1972/73 ა. კ-ის ექსპორტმა შეადგინა 6229 მლნ. ავსტრალ. დოლარი, იმპორტმა — 4126 მლნ.; მთავარი საექსპორტო საქონელია მატყლი, ხორბალი, ხორცი, კარაქი, შაქარი, ხილი, სამთომოპოვებითი მრეწვ. პროდუქცია; საიმპორტო — მანქანა-მოწყობილობა, ლითონის ნაწარმი, ნავთობპროდუქტები, საფეიქრო ნედლეული, კაუჩუკი, ქიმ. პროდუქტები, სასუქები და სხვ. საგარეო ვაჭრობაში დიდია აშშ-ის, დიდი ბრიტ. და იაპ. წილი. ფართოვდება სავაჭრო ურთიერთობანი სსრკ-სა და სხვა სოციალ. ქვეყნებთან.

*ლიტ*.: Андреева В. М., Австралия, М., 1956; Вартумян Э. Л., Австралия, М., 1963; Милейковский А., Австралия, [М.—Л.], 1937; Мухин Г. И., Потемкин М. П., Австралия, М., 1956; Official Year Book of the Commonwealth of Australia, Canberra, 1960—68.

## VII. შეიარაღებული ძალები

ა. კ-ის შეიარაღებული ძალები შეიქმნა 1911. შედგება სახმელეთო ჯარისაგან, სამხ.-საჰაერო და სამხ.-საზღვაო ძალებისაგან. 1968 ა. კ-ის შეიარაღებულ ძალთა საერთო რაოდენობა შეადგენდა დაახლ. 83 ათ. კაცს, აქედან სახმელეთო ჯარი — 45 ათ., სამხ.-საჰაერო ძალები— 21 ათ., სამხ.-საზღვაო ძალები კი — დაახლ. 17 ათ.; სახმელეთო ჯარში სამხ. სამსახურის ვადაა 2 წელი. სამხ.-საჰაერო და სამხ.-საზღვაო ძალები კომპლექტდება მოხალისეებით.

გარდა რეგულარული ჯარისა ა. კ-ში არის *ტერიტორიული ჯარები* (37 ათ. კაცამდე). სამხ. წვრთნა უმთავრესად აშშ-ის სამხ. წესდების მიხედვით ტარდება ამერ. სამხ. მისიებისა და მრჩეველთა ხელმძღვანელობით.

## VIII. სამედიცინო-სანიტარული მდგომარეობა და ჯანმრთელობის დაცვა. სავეტერინარო საქმე

**სამედიცინო-სანიტარული მდგომარეობა და ჯანმრთელობის დაცვა.** 1968 შობადობა 1000 მცხოვრებზე უდრიდა 20,0-ს, საერთო სიკვდილიანობა — 9,1-ს, ბავშვთა სიკვდილიანობა 1000 ცოცხლად შობილზე — 18,0-ს (1967). ა. კ-ში ჭარბობს არაინფექციური დაავადებანი. აბორიგენ მოსახლეობაში გავრცელებულია ტრაქომა, ანკილოსტომიდოზი და განსაკუთრებით კეთრი. ა. კ-ში იშვიათია ნაწლავთა დაავადებანი. ინფექციურ სნეულებათაგან აღსანიშნავია ეპიდემიური ჰეპატიტი. ცოტაა ბავშვთა ინფექციებით გამოწვეული სიკვდილის შემთხვევები. არის ცუცუგამუშისა და ამებიაზის კერები.

ჯანდაცვას განაგებს ფედერალურ მთავრობასთან არსებული ჯანდაცვის დეპარტამენტი. ქალაქებში ჯანდაცვის საქმე ეკისრება მუნიციპალიტეტთან არსებულ სანიტ. კომისიებს. 1964 ა. კ-ში იყო 98,9 ათ. საწოლიანი 2090 საერთო ტიპის საავადმყოფო (8,9 საწოლი 1000 მცხოვრებზე) და სპეციალიზებული სამკურნ. დაწესებულებები (სამშობიარო სახლები, ტუბერკულოზური და ფსიქიატრიული საავადმყოფოები), 15060 ექიმი (1 ექიმი 740 მცხოვრებზე). ა. კ-ში 7 სამედ. ინ-ტია.

**სავეტერინარო საქმე.** ა. კ-ის ჩრდ. ტერიტორიისა და ნაწილობრივ კვინსლენდის შტატის სას.-სამ. ცხოველებში მუდმივადაა პერიპნევმონია; აქვე აღინიშნება Q-ცხელების ბუნებრივი კერები. ტკიპების სიმრავლის გამო ხშირია ანაპლაზმოზი. გავრცელებულია ჰელმინთოზები და ექინოკოკოზი. 1966 ა. კ-ში 1500 ვეტექიმი იყო. სპეციალისტებს ამზადებს სიდნეისა და კვინსლენდის უნ-ტები.

## IX. განათლება, სამეცნიერო და კულტურულ-საგანმანათლებლო დაწესებულებანი

სახალხო განათლების სისტემა ჩამოყალიბდა XIX ს-ში, კოლონიზაციის პერიოდში. 1872 ვიქტორიის შტატში გამოვიდა კანონი სავალდებულო დაწყ. სწავლების შესახებ. სასწ. დაწესებულებების ნაწილი სახელმწიფოს ხელშია, ნაწილი კერძოა. რელიგ. სკოლების არსებობა ზღუდავს საერო განათლების პრინციპის განხორციელებას. ზოგ სასწავლებელში ქალ-ვაჟთა ერთად სწავლებაა, ზოგში — განცალკევებული. სკოლამდელი დაწესებულებები მეტწილად კერძოა. სავალდებულო დაწყ. სკოლები 6-წლიანია (1967 სწავლობდა 1740 ათ. მოსწავლე). საშ. სკოლა 5—6-წლიანია და სხვადასხვა განხრა აქვს: აკადემიური, ტექ., სას.-სამ. და სხვ. (1967 სწავლობდა 849 ათ. მოსწავლე). პროფტექ. განათლებას იძლევა 3—4-წლიანი პროფ. სკოლები და ტექ. კოლეჯები დაწყ. სკოლის ბაზაზე (1965 სწავლობდა 360 ათ. მოსწავლე). 2—3-წლიანი პედ. კოლეჯები მუშაობენ საშ. სკოლის ბაზაზე. სკოლაში სასწ. წ. გრძელდება თებ-იდან დეკ-მდე: 42—44 სასწ. კვირა. ა. კ-ში 14 უნ-ტია, მ. შ. უძველესია სიდნეის (1850), მელბურნის (1853), ადელაიდის (1874) უნ-ტები. 1966 ყველა უმაღლეს სასწავლებელში სწავლობდა 145 ათ. სტუდენტი. XIX ს. II ნახ. ა. კ-ში შეიქმნა პირველი სამეცნიერო საზ-ბანი (ინგლისის საზ-ბათა მსგავსად): ავსტრალია — ახალი ზელანდიის მეცნ. განვითარების საზ-ბა (1888), კ. ლინეის საზ-ბა ახალ სამხრ. უელსში (1874). 1880 რუსმა მოგზაურმა და ეთნოგრაფმა ნ. მ. მიკლუხო-მაკლაიმ სიდნეიში გახსნა ავსტრალიაში პირველი ბოტან. სადგური. აქვე 1894 გაიხსნა ბრიტ. ასტრონ. საზ-ბის განყ-ბა. I მსოფლიო ომის შემდეგ სამეცნ.-კვლ. დაწესებულებები მუშაობდნენ ძირითადად, მედიც., ბიოლ. და სოფ. მეურნ. დარგში. II მსოფლიო ომის შემდეგ განსაკუთრებით აღმავლობას განიცდის მრეწველობასა, სოფ. მეურნ. და ტექნიკასთან დაკავშირებული მეცნიერებანი. ამას ხელი შეუწყო 1949 CSLRO-ს (სამეცნ. და გამოყენებით გამოკვლევათა სახელმწ. ორგანიზაცია) დაარსებამ. ამ ორგანიზაციის საქმიანობა მოიცავს მეცნიერების თითქმის ყველა დარგს; 1967 CSLRO-ში 32 განყ-ბა და 4 ლაბორატორია იყო. ა. კ-ში განსაკუთრებით განვითარდა კვლევა რადიოასტრონ. დარგში. რადიოასტრონ. კვლევის ცენტრებია: ფლერსის, პარქსის, კალგურის და სხვ. ობსერვატორიები, სადაც გამოყენებულია უნიკალური ხელსაწყოები: ვარსკვლავთ ინტერფერომეტრი (აგებულია რ. ბრაუნის ხელმძღვანელობით), მილსის რადიოტელესკოპი, რ-ის ფრთების სიგრძე 3,2 *კმ*-ა, სიდიდით მსოფლიოში მეორე რადიოტელესკოპი პარაბოლური ანტენით, რ-ის დიამეტრი დაახლოებით 70 *მ*-ა და სხვ.; პარქსში შედგენილ იქნა სამხრ. ნახევარსფეროს ცის რადიოწყა-

როების ატლასი, კერძოდ, იდენტიფიცირებულია პირველი *კვაზარი*. მაუნტსტრომლოს ობსერვატორია ყველაზე დიდია სამხრ. ნახევარსფეროში. ფიზ. დარგში კვლევის ცენტრია სიდნეის უნ-ტის ფიზ. ფაკ-ტთან არსებული სამეცნ.-კვლ. ინ-ტი. ბირთვული ფიზ. დარგში სამეცნ.-კვლ. მუშაობას ხელმძღვანელობს ავსტრალ. ატომური ენერგიის კომისია (დაარსდა 1958). ამავე წელს სიდნეის ახლოს დაარსდა პირველი ატომური ინ-ტი. ატომურ ცენტრში 2 რეაქტორია. კოსმოსური სხივების კვლევა კონცენტრირებულია სიდნეის უნ-ტის ფიზ. სკოლაში, სადაც 2 დანადგარია, მ. შ. ერთი (ქ. ნარაბრაის ახლოს) — უდიდესია მსოფლიოში.

კოსმონავტიკის დარგში ა. პ-ის ფედერალური დეპარტამენტი ახორციელებს სამხედრო-გამოყენებით გამოკვლევათა პროგრამას. საფრანგეთთან, ინგლისთან და გფრ-თან ერთად ა. პ. მონაწილეობს თანამგზავრთა გაშვების ევროპის ორგანიზაციაში. აშშ სუბსიდიებით ხელს უწყობს ა. პ-ს სპეც. სადგურების აშენებაში ამერ. თანამგზავრთა გაშვებისა და მეთვალყურეობისათვის.

ა. პ-ში წარმოებს ინტენსიური გეოლ. კვლევა. ფართოდაა ცნობილი ავსტრალ. ეროვნ. უნ-ტის მეცნიერთა ჯგუფის (ა. ე. რინგვუდი, დ. ჰ. გრინი და სხვ.) მიერ მაღალი წნევის პირობებში ქანების ექსპერ. გამოკვლევა მოხოროვიჩიჩის ზედაპირამდე. ა. პ. აქტიურად და შედეგიანად მონაწილეობს საერთაშორისო გეოფიზ. პროგრამის დედამიწის „ზედა მანტიის პროექტის" განხორციელებაში. 1947-იდან ა. პ-ის სამეცნ. ექსპედიცია სისტემატურად იკვლევს ანტარქტიდას. აქ 2 სადგურია, მესამე სადგური კუნძულ მაკუორზეა.

სამედ.-ბიოლ. კვლევის ძირითადი ცენტრია უ. და ე. ჰოლების სამედ. კვლევითი ინ-ტი (მელბურნი), რ-საც ხელმძღვანელობს ნობელის პრემიის (1960) ლაურეატი ფ. მ. ბარნეტი. მის მიერ აღმოჩენილია პოლიოვირუსების სხვადასხვა სახეობა, იდენტიფიცირებულია Q-ცხელების ვირუსი, მასვე ეკუთვნის ნაშრომები ანტისხეულთა თეორიის, იმუნოლოგიისა და ავტოიმუნურ ინფექციათა დარგში. კანბერის უნ-ტის სამეცნ.-კვლ. სამედ. სკოლაში მუშაობდა პროფ. ჯ. ეკლსი, რ-საც 1961 მიენიჭა ნობელის პრემია (ამჟამად აშშ-შია).

1949-იდან დაარსებულია „თოვლიანი მთების პროექტის სამმართველო", რ-იც ახორციელებს უნიკალური ჰიდროტექ. კვანძის კვლევის კომპლექსს, მის დაპროექტებასა და მშენებლობას. ამ სისტემის ძირითადი ნაგებობანი 1968 ჩადგა მწყობრში; წყალი გამოყენებულია ჰესებში და საირიგაციოდ.

1954 დაარსდა ავსტრალიის მეცნ. აკად., მაგრამ იგი სამეცნ.-კვლ. მუშაობის ხელმძღვანელი ორგანიზაცია არ არის. ა. პ-ის სამეცნ.-კვლ. საქმიანობის ორგანიზაციის მთელი სისტემა დამყარებულია ინგლისის, ხოლო XX ს. 60-იანი წწ-იდან აგრეთვე აშშ-ის სათანადო სამეცნ. ძალებთან მჭიდრო კავშირზე. აშშ ხელს უწყობს ა. პ-ში მეცნ. გარკვეული დარგების განვითარებას, მაგრამ ამავე დროს ქვეყნიდან გაჰყავს ახალგაზრდა სპეციალისტები, რაც, თავის მხრივ, განაპირობებს საკუთარი სამეცნ. კადრების ნაკლებობას და სამეცნ.-კვლ. მუშაობის ფრონტის სივიწროვეს. დიდი ბ-კებია: ეროვნ. ბ-კა (კანბერა, 1902; 885 ათ. ტ.), ახალი სამხრ. უელსის საჯარო ბ-კა (სიდნეი, 1826; 760 ათ. ტ.), სიდნეის უნ-ტის ბ-კა (1852; 1 მლნ. ტ-ზე მეტი), ვიქტორიის შტატის ბ-კა (მელბურნი, 1853; 850 ათ. ტ.). მთავარი მუზეუმებია: ავსტრალიის მუზეუმი (სიდნეი, 1827), გამოყენებითი ხელოვნ. და მეცნ. მუზეუმი (სიდნეი, 1880), ბოტან. მუზეუმი (ბრისბენი, 1889), ახალი სამხრ. უელსის სამხატვრო გალერეა (სიდნეი, 1874), ვიქტორიის ეროვნ. გალერეა (მელბურნი, 1859) და სხვ.

## X. ბეჭდვითი სიტყვა, რადიომაუწყებლობა, ტელევიზია

პირველი ავსტრალ. გაზეთი „ოსტრეილიანი" („The Australian") გამოვიდა 1824. ამჟამად ა. პ-ში გამოდის 80-ზე მეტი ჟურნალ-გაზეთი. მნიშვნელოვანი გამოცემებია გაზ. „ჰერალდი" („The Herald", 1840-იდან); „სიდნეი მორნინგ ჰერალდი" („The Sydney Morning Herald," 1831-იდან). გაზ. „ტრიბიუნი" („Tribune", 1938-იდან) და ჟურნ. „ოსტრეილიან ლეფტ რივიუ" („Australian Left Review") ა. პ-ის კპ ორგანოებია. საინფორმაციო სააგენტოებია: ოსტრეილიან ასოშიეიტიდ პრესი (Australian Associated Press — AAP, 1935) და ოსტრეილიან იუნაიტიდ პრესი (Australian United Press—AUP, 1928).

რადიოგადაცემები დაიწყო 1923-იდან, ტელეგადაცემები — 1956-იდან. რადიო- და ტელეგადაცემები უმთავრესად ინგლ. ენაზეა.

## XI. ლიტერატურა

ა. პ-ის ლიტ-რას საფუძველი ჩაეყარა XIX ს. დამდეგიდან ინგლ. ენაზე. მისი პირველი ნიმუშები იყო კოლონიზატორთა ის ჩანაწერები და არაოფიც. ბარათები, რ-ებიც „ახალ მიწას" აცნობდნენ მეტროპოლიის ხელისუფალთ თუ მცხოვრებთ. ამ პერიოდში განვითარდა მემუარული ჟანრი (დ. კოლინზი, უ. ტენჩი, ა. ჰარისი), წარმოიშვა პოლიტ. პამფლეტი (უ. უენტუორთი და სხვ.), პირველ ნაბიჯებს დგამდა პოეზია (ბ. ფილდის „ავსტრალიური პოეზიის პირველი ნაყოფი", 1819), გავრცელებული ჟანრები იყო ოდა, პასტორალი, ელეგია, შეიქმნა პოემა (უ. უენტუორთის „ავსტრალაზია", 1823), რომანი (ჰ. სეივერის „კვინტუს სერვინტონი". 1830—31 ) და სხვ.

ამ ე. წ. „წინამორბედთა" შემოქმედებაში აშკარად იგრძნობა ლიტ. ტრად. უქონლობა, თითქმის სრული დამოკიდებულება ინგლისის ლიტ. ცხოვრებასა და ინგლისელ მკითხველთა გემოვნებაზე. XIX ს. შუა წლებში გამოჩნდა მწერალთა ახალი თაობა: ა. გორდონი (1833—70), ჰ. კენდალი, მ. კლარკი, რ. ბოლდერვუდი (1826—1915), ჰ. კინგსლი და სხვ., რ-თა ლექსებში, მოთხრობებსა და რომანებში პირველად დაისვა ეროვნ. პრობლემატიკა. ეროვნ. თვითგამორკვევისა და მუშათა მოძრაობის აღმავლობის პერიოდში ა. პ-ის ლიტ-რამ მკაფიო ეროვნ. ხასიათი შეიძინა. დემოკრ. ტენდენციების ფორმირებაში დიდი როლი ითამაშა ჟურნ. „ბიულეტენმა" (1880), რ-იც ბეჭდავდა ხალხური ზეპირსიტყვიერების ნიმუშებსა და დამწყები მწერლების ნაწარმოებებს. ეროვნ. ლიტ. ტრადიციები შემდგომ განავითარეს ჰ. *ლოუსონმა*, ტ. *კოლინზმა*, ს. რადიმ (1868—1935), პ. უორუნგმა (1855—1911) და სხვ., რ-თა ეროვნ.-დემოკრ. სულისკვეთება გაიზიარეს „ბალადისტთა" პოეტური სკოლის წარმომადგენლებმაც (ვ. დეილი, ე. პატერსონი, 1864—1941, და სხვ.), ხოლო XIX—XX სს. მიჯნაზე განავრცეს და გააღრმავეს პოეტებმა მ. *გილმორმა*, ჯ. შოუ ნილსონმა, ბ. ო'დაუდმა (1866—1953), პროზაიკოსმა ი. განმა (1870—1950), დრამატურგმა ლ. ესონმა (1879—1940) და სხვ.; მათ ნაწარმოებებში აისახა ხალხის მძიმე ცხოვრება, ბრძოლა არსებობისათვის და პროტესტი სოც. უსამართლობის წინააღმდეგ. XX ს. 20-იან წწ. ლიტ-რის ყურადღება ურბანისტულ თემასა და პრობლემატიკაზე შეჩერდა. I მსოფლიო ომმა და დიდმა ოქტ. სოციალ. რევოლუციამ უფრო გაამძაფრა ინტერესი სოც. და პოლიტ. ცხოვრებისადმი. სწორედ ამ პერიოდში შეიქმნა ჰ. *რიჩარდსონის* საეტაპო, მაღალმხატვრული ტრილოგია „რიჩარდ მაენის ბედ-იღბალი" (1917—29), ფ. *მორისის* ანტიმილიტარისტული ლექსები, კ. ს. *პრიჩარდის*, ე. ვ. *პალმერის*, მ. ფრანკლინის (1879—1954) სოც. რომანები. 30-იან წწ-ში ეს ტენდენციები განავითარეს ქ. ჰერბერტმა (დ. 1901; „კაპრიკორნია", 1938), ბ. პენტონმა (დ. 1904), ე. დარკმა (დ. 1901), კ. სტედმა (დ. 1902), კ. ტენანტმა (დ. 1912), ს. მანმა (დ. 1896) და სხვ.; მღელვარე, ურთიერთსაწინააღმდეგო მოვლენებით აღსავსეა ამ პერიოდის პოეზია. 20-იან წწ-ში ჩამოყალიბდა ე. წ. „მოაზროვნეთა" მოდერნისტული სკოლა (კ. სლესორი, დ. 1901; რ. ფიცჯერალდი, დ. 1902; ა. ჰოუპი, დ. 1907, და სხვ.), რ-იც სამყაროს უაზრობას ქადაგებს. მას დაუპირისპირდა ეროვნ.-დემოკრ. ორიენტაციის „ჯინდიოურობაკ-კლაბი" (1938), რ-იც აბორიგენთა პოეტური კულტურის აღორძინებისათვის იბრძვის. 40-იან წწ-ში ჩამოყალიბდა ავანგარდისტული წრე „გაჯავრებული პინგვინები".

II მსოფლიო ომის შემდეგ ა. პ-ის ლიტ-რაში განმტკიცდა რეალიზმის პოზიციები. შეიქმნა რეალისტ მწერალთა გაერთიანებანი, მათ საფუძველზე კი — „ავსტრალიელ მწერალთა ამხანაგობა". 1952 დაარსდა პროგრ. ლიტერატორთა კოოპ. გამომცემლობა. 1960 რეალისტთა ჯგუფები გაერთიანდნენ და აირჩიეს ეროვნ. კომიტეტი. განსაკუთრებულ წარმატებებს მიაღწია პროზამ (რომანმა) და დრამატურგიამ. ამ ახალი ეტაპის ლიტ-რიდან, ზემოხსენებულ მწერალთა გარდა, აღსანიშნავი არიან გ. კეისი (დ. 1907), ა. მარშალი, ე. დ. *კიუზეკი*, დ. სტიუარტი (დ. 1913), ჯ. რაიტი (დ. 1915), ჯ. მაკოლი (დ. 1917) და სხვ.

*ლიტ*.: Уотен Дж., Социалистический реализм и традиции австралийской литературы, «Иностранная литература», 1960, № 7; Green H. M., A history of Australian literature, v. 1—2, Sydney, 1966; Miller E. M., Australian literature. A bibliography to 1938. Extended to 1950, Sydney — L. [a. o ], 1956.



კანბერა. ავსტრალიის კავშირის მეცნიერებათა აკადემიის შენობა.

სავანა ვიქტორიის შტატში.



## XII. არქიტექტურა და სახვითი ხელოვნება

ა. კ-ის ხელოვნება აღმოცენდა ორ განსხვავებულ საფუძველზე: აბორიგენების პირველყოფილ კულტურასა და კოლონიზატორების მიერ შემოტანილ ევრ. კულტურაზე. აბორიგენები გამოქვაბულის კედლებსა და კლდეებზე შესრულებულ ბევრ ფერწერულ და ამოკვეთილ გამოსახულებას მაგიურ ძალას მიაწერდნენ. არნემლენდის ნ.-კ-ზე ბატონობდა ე. წ. „რენტგენული სტილი“ (ცხოველის ან ადამიანის გამოსახულებაში ჩახატული იყო შინაგანი ორგანოები). იმავე რაიონში ცნობილია მოხატულობა და ქანდაკება, რ-იც ახლო დგას ახალი გვინეის და მელანეზიის ქანდაკებასთან.


ავსტრალიური მერინოსი (ვერძი).

ახალი ხუროთმოძღვრების განვითარება დაიწყო XVIII ს-იდან. პირველი ინგლ. დასახლება იყო პორტ-ჯექსონი (ახლა სიდნეის გარეუბანი). XIX ს. აშენდა ქუჩებით სწორკუთხოვნად დაქსელილი ბევრი დიდი ქალაქი. შენობები უმთავრესად მცირესართულიანი იყო, საპარკო გარეუბნებში ჭარბობდა ერთბინიანი სახლები. 1913—27 ერთიანი გეგმით აშენდა კანბერა (არქიტ. უ. გრიფინი). ინგლ. ხუროთმოძღვრების გავლენით ჩამოყალიბდა ე. წ. „კოლონიური სტილის“ ადგილ. ვარიანტი — სქელკედლიანი პატარაფანჯრებიანი, ერთ- ან მრავალაივნიანი სახლები. თანამედროვე ნაგებობათაგან აღსანიშნავია სიდნეის საოპერო თეატრი, მელბურნის ოლიმპიური სტადიონი (1956) და სხვ.


ავსტრალოპითეკის თავის ქალა.

XIX ს-ში საზოგადოებრივი ცხოვრების განვითარებამ გავლენა მოახდინა ხელოვნებაზეც. ახალ სახვით ხელოვნებას დასაბამი მისცეს პეიზაჟისტებმა. რეალისტური სკოლის შემქმნელები არიან ტ. უ. რობერტსი, ა. სტრიტონი, ფ. მაკკაბინი. ეს სკოლა დაუპირისპირდა აკადემიზმის (ჯ. ლამბერტი) ტენდენციებს, სალონურობასა და დეკადენტურობას (ნ. ლინდსი). XX ს. 30-იანი წწ-იდან მუშათა მოძრაობასთან დაკავშირებულმა ხელოვნებამ ფორმალიზმის საპირისპიროდ რეალისტური ტრადიციები გამოაცოცხლა (ფერმწერი და გრაფიკოსი ნ. კუნიჰანი, მოქანდაკეები დ. მეიო და ლ. დადსუელი). აბორიგენთა ხელოვნების ისტორიაში ახალი ფურცელია აკვარელური პეიზაჟის სკოლა (1940), რ-იც არანდის ტომის ავსტრალიელებმა (ნამატირა) შექმნეს, და კეროლუპის რეზერვაციის ახალგაზრდა მხატვრების ხელოვნება.


მელბურნი. სპორტული ნაგებობა.


ქ. მელბურნი. ხედი.

*ლიტ.*: Искусство стран и народов мира, т. 1, М., 1962; Каталог выставки современных художников Австралии, М., 1960.

## XIII. მუსიკა

ავსტრალიის მკვიდრთა მუსიკას მდიდარი ტრადიციები აქვს. შენარჩუნებულია უძველესი სიმღერები (ჩაროდა), რ-თაც მონაცვლეობით ასრულებენ მამაკაცთა და ქალთა გუნდები, მასობრივი ცეკვა (კორობორი) და სხვ.; სიმღერები და ცეკვები სრულდება დღესასწაულებსა და რელიგიური რიტუალების დროს. მუს. საკრავებიდან გავრცელებულია ხის გონგი, დოლი, დიჯერიდუ (ხის ჩასაბერი საკრავი). XVIII ს. დასასრულს ავსტრალიაში შეიჭრა ევრ. მუსიკა. 1833 სიდნეიში შეიქმნა ფილარმონიული საზ-ბა, რ-მაც 1847 დადგა პირველი ავსტრალ. ოპერა „დონ ჯონ ავსტრიელი“ (კომპოზიტორი ა. ნათანი). 1838 გაიხსნა თეატრი „როიალ-ვიქტორია“. ეროვნ. მუს. თეატრის განვითარებას ხელი შეუწყო საოპერო ლიგამ (1920), ეროვნულმა საოპერო კომპანიამ, საზოგადოებრივმა ორგანიზაციამ, ე. წ. „ავსტრალიის ელისაბედის თეატრალურმა ტრესტმა“ (1954). ა. კ-ში არის რამდენიმე კონსერვატორია, 6 სიმფონიური ორკესტრი, კამერული მუსიკის ასოციაცია (1946).

XX ს. საოპერო, სიმფონიურ, საგუნდო და კამერულ მუსიკას ქმნიან ა. ჰილი (ოპერა „ტაპუ“, 1908), ჯ. ანტილი (ბალეტი „კორობორი“, რ-საც საფუძვლად დაედო აბორიგენთა რელიგიურ-სარიტუალო ცეკვები, 1946), ა. ბენჯამინი. მსოფლიოში ცნობილია პიანისტი და კომპოზიტორი პ. გრეინჯერი, დირიჟორი ბ. ჰაინცე, მომღერლები ნ. მელბა, ჯ. სატერლენდი, მევიოლინეები ა. მუდი, ბ. კიმბერი. სიდნეის სიმფონიურ ორკესტრს ერთხანს ხელმძღვანელობდა რუსი დირიჟორი ნ. მალკო.

*ლიტ.*: Грубер Р. И., История музыкальной культуры, т. 1, ч. 1—2, М.—Л., 1941; Хейнце Б., Музыкальная культура Австралии, «Советская музыка», 1959, № 1.

## XIV. თეატრი

ა. კ-ის მკვიდრი მოსახლეობა თეატრს არ იცნობდა. პირველ წარმოდგენებს მართავდნენ ინგლისელი კოლონისტები და მსჯავრდადებულები XVIII ს-ში. 1796-იდან სპექტაკლებს დგამდა ა. კ-ის პირველი პროფესიული დასი. 1832 სიდნეიში ააგეს თეატრის პირველი მუდმივი შენობა „როიალ-თეატრი“.

XIX ს-ში პროფ. თეატრების რიცხვი გაიზარდა, მაგრამ იმხანად ა. კ-ის თეატრი ევრ., ამერ. თეატრის ეპიგონობის გზას მიჰყვებოდა და საკუთარი რეპერტუარი არ გააჩნდა.

ეროვნ. თეატრის განვითარებაში დიდი როლი ითამაშეს XX ს-ში აღმოცენებულმა პროგრესულმა თეატრალურმა გაერთიანებებმა „სახალხო თეატრებმა“, ე. წ. „მცირე თეატრებმა“, აგრეთვე მუშათა ნახევრად პროფ. თეატრებმა.

ა. კ-ის თეატრ. ხელოვნების ყველა ჟანრის განვითარების მიზნით 1954 შეიქმნა „ავსტრალიის ელისაბედის თეატრალური ტრესტი“.

ა. კ-ში ამჟამად უმთავრესად კომერციული თეატრებია („ჯ. უილიამსონის თეატრალური კომპანია“, გაერთიანება „ტივოლი“ და სხვ.), რ-თაც მუდმივი დასები არ გააჩნიათ. რეჟისორებსა და მსახიობებს სეზონურად იწვევენ სხვა ქვეყნებიდან.

ა. კ-ის ეროვნ. თეატრის განვითარებისათვის იღწვიან არაკომერციული, ე. წ. „სარეპერტუარო“ თეატრები („ოლდ ტოუტი“, „წმინდა მარტინის თეატრი“ და სხვ.), რ-ებიც ძირითადად ინტელიგენციის ქველმოქმედებით არსებობენ. თეატრებს აქვთ საკუთარი შენობები და სამსახიობო სტუდიები. მელბურნში არის დრამ. ხელოვნების ეროვნ. ინ-ტი.

*ლიტ.*: Hunt H., The making of Australian theatre, Melb., 1960; Kardoss J., Theatre arts in Australia, Sydney, 1960.

## XV. კინო

ა. კ-ში ფილმების გამოშვება 1900 დაიწყო. I მსოფლიო ომის წლებში იღებდნენ ომის ამსახველ ფილმებს და მსუბუქ კინოკომედიებს. 1930 შეიქმნა ხმოვანი კინო. 1937 დაარსდა ეროვნული კინოკავშირი. II მსოფლიო ომის დროს გამოსული ფილმებიდან აღსანიშნავია რეჟისორ ჩ. ჩაუელისა და დოკუმენტური კინოს რეჟისორ დ. პაკერის ფილმები. ა. კ-ის დოკუმენტური კინოს განვითარებაზე დიდი გავლენა მოახდინა ჰოლანდიელმა რეჟისორმა ი. ივენსმა. უკანასკნელ წლებში ა. კ. უმთავრესად დოკუმენტურ და ხედურ ფილმებს უშვებს. სიდნეიში მუშაობს რამდენიმე კინოსტუდია. 1956-იდან მელბურნში ტარდება საერთაშ. კინოფესტივალები.

ა. კ-ის კინოს გამოჩენილი მოღვაწეები არიან რ. ლონგფორდი, ჩ. ჩაუელი, ჩ. რეფერტი და სხვ.

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 32-33.
რუკა—იხ. ჩანართი, გვ. 128.

*ლიტ.*: Садуль Ж., Всеобщая история кино, [пер. с франц.], т. 6, М., 1963.

**ავსტრალიის კომუნისტური პარტია** (აკპ), დაარსდა 1920 წ. 30 ოქტ. მემარცხენე და სოციალისტური ჯგუფების სიდნეის კონფერენციაზე და იმთავითვე იქცა მუშათა მოძრაობის აქტიურ ძალად. მისი ინიციატივით 1927 შეიქმნა ავსტრალიის ტრედუნიონთა საბჭო. 20-იან წწ. ბოლოს პარტიამ შეძლო დაეძლია თავის რიგებში ლიკვიდატორობა და მემარჯვენე ოპორტუნიზმი. 1929—33 მსოფლიო ეკონ. კრიზისის წლებში იგი სათავეში ედგა უმუშევართა მოძრაობას; ბევრ ტრედუნიონში ხელმძღვ. თანამდებობებზე კომუნისტები აირჩიეს. II მსოფლიო ომის დროს აკპ დიდი როლი შეასრულა გერმ. ფაშიზმისა და იაპ. იმპერიალიზმის გასანადგურებლად პროგრესული ძალების დარაზმვაში. 1951 მენზისის მთავრობამ სცადა აკპ აკრძალვა, მაგრამ სახალხო რეფერენდუმმა უარყო აკრძალვის კანონპროექტი. 1951 აგვ. გამართულმა აკპ XVI ყრილობამ მიიღო პროგრამა „ავსტრალიის გზა სოციალიზმისაკენ“. აკპ მონაწილეობდა კომუნისტური და მუშათა პარტიების ყველა საერთაშ. თათბირში. 1970 აკპ XXII ყრილობამ მიიღო ახალი პროგრამა, რ-შიც უგულებელყოფილია მარქსიზმ-ლენინიზმი, როგორც პარტიის იდეოლოგიური საფუძველი, იგნორირებულია მუშათა კლასის როლი და სოციალისტური ქვეყნების გამოცდილება. კომუნისტთა მნიშვნელოვანი ნაწილი მოითხოვს, რომ აკპ მარქსიზმ-ლენინიზმის პოზიციებს დაუბრუნდეს. პარტიის თავ-რეა ჯ. სენდი, ეროვნ. მდივანი — ლ. აარონსი. ბეჭდვითი ორგანოები: ყოველკვირეული გაზ. „ტრიბიუნი“ („Tribune“) და ყოველთვიური თეორ. ჟურნ. „ოსტრეილიან ლეფტ რივიუ“ („Australian Left Review“).

**ავსტრალიის ოლქი,** დედამიწის ზედაპირის ერთ-ერთი ბიოგეოგრაფიული ოლქი. ცხოველებისა და მცენარეთა სხვადასხვაგვარი განსახლების გამო ფიტოგეოგრაფიულად და ზოოგეოგრაფიულად სხვადასხვა ტერიტ. მოიცავს. ა. ო-ის ფაუნა და ფლორა მეტად ნაირფეროვანი და უძველესი წარმოშობისაა. ამის მთავარი მიზეზია ის, რომ მეზობელი კონტინენტებისაგან ავსტრალ. იზოლაცია ადრე გეოლ. ეპოქებში მოხდა და აქ გავრცელებულ ცხოველთა და მცენარეთა ევოლუცია დანარჩენი მსოფლიოს ორგ. სამ-

ყაროსაგან დამოუკიდებელი გზით წარიმართა.

ავსტრალიის ბოტანიკურ-გეოგრაფიული ოლქის (კონტინენტი ავსტრალია და კ. ტასმანია) ფლორა 12 ათ-ზე მეტ სახეობას მოიცავს, რ-თა თითქმის 75% (9,1 ათ. სახეობა) ენდემურია. აღსანიშნავია ევკალიპტების 400-მდე და აკაციის 500-მდე სახეობა, ენდემური გვარის — გრევილეას 200-ზე მეტი სახეობა. ოლქი ღარიბია პალმებით (25 სახეობა), თუმცა მათ შორის ენდემური გვარებიც გვხვდება. ა. ო. 5 ქვეოლქად იყოფა: 1. ჩრდ.-აღმ. ქვეოლქი ფლორისტიკულად ყველაზე მდიდარია (5000-ზე მეტი სახეობა) პალმების ენდემური გვარებით (არქონტოფენიქსი, ჰიდრიასტელე და სხვ.). აქაური ტროპ. ტყეების (ჰილეა) მთავარი ჯიშებია ფიკუსი, ცედრელა, არაუკარიის ენდემური სახეობანი, ლიანები და სხვ.; სუბტროპიკულისა — ევკალიპტი, ხისებრი გვიმრა, წიწვოვანი მცენარეები და სხვ.; 2. ერემეის ქვეოლქი ყველაზე მშრალია და მდებარეობს ავსტრალიის შიდა ნაწილში. მისი ფლორა 2,2 ათ-მდე სახეობას მოიცავს. მცენარეული საფარი მრავალნაირია: ა—მშრალი სუბტროპ. მეჩხერი ტყეები („სავანისებრი ტყეები“), სადაც ხარობს უმთავრესად ევკალიპტი, აკაცია, კაზუარინა და სხვ.; ბ—ბალახოვანი სავანები ანუ „დაუნები“— მიტჩელის ბალახი, წივანას, თივაქასრას და ფეტვის სახეობები, აგრეთვე „კენგურუს ბალახი“ და სხვ.; გ—მშრალი მარადმწვანე ჯაგნარები, ე. წ. „სკრები“—ბუჩქოვანი ტანდაბალი ევკალიპტები და აკაციები; დ—სხვადასხვანაირი უდაბნო: მლაშობიან უდაბნოებში გავრცელებულია რაგოდია, თათაბო, წითელწვერა და სხვ., ქვიშიან ანუ ე. წ. „სპინიფექსის“ უდაბნოებში — სპინიფექსი, ტრიოდია; 3. სამხრ.-დას. ქვეოლქი ყველაზე მდიდარია ენდემური სახეობებით (43%); აქაურ მშრალ სუბტროპიკულ ტყეებში გვხვდება ევკალიპტი, კაზუარინა და ბანქსია, აგრეთვე ხისებრი ბალახოვანი კინგია და საგოვანთა ქვეტყე; სავანებში — ევკალიპტები, ტრისტანია და სხვადასხვა აკაცია; 4. სამხრ.-აღმ. ავსტრალ. მაღალმთიანეთში შედის უმთავრესად კოსციუშკოს მთის მასივი. მაღალი მთის ჰილეაში ხარობს ევკალიპტი და სამხრ. წიფლის (ცრუწიფლის) სახეობები, მის ზევით — მაღალი მთის ბუჩქნარი შქერისებრთა ოჯახისა. ალპ. მცენარეებიდან არის ჩრდ. ნახევარსფეროს ალპებთან საერთო რამდენიმე გვარი (ნაღველა, კორდისკბილა და სხვ.). სულ ქვეოლქში 2 ათ-ზე მეტი სახეობის მცენარეა. 5. ტასმანიის ქვეოლქის 1130-მდე სახეობიდან 140 ენდემურია. დამახასიათებელია სუბტროპ. ტენიანი ტყე ანუ ჰემიჰილეა, სადაც ხარობს ევკალიპტი, სამხრეთის წიფელი და ზოგი ანტარქტ. წიწვოვანი მცენარე. ქვეტყეში გავრცელებულია ხისებრი გვიმრა დიქსონია, ხოლო მაღლა მთებში — თეთრი ხავსის (სფაგნუმი) ჭაობები.

ავსტრალიის ზოოგეოგრაფიულ ოლქში შედის ავსტრალია და ტასმანია, ახალი გვინეა, მოლუკის, არუს, მელანეზიის, მიკრონეზიის, პოლინეზიის, ჰავაისა და სხვ. კ-ები. ოლქი პირველად გამოყო ფ. ლ. სკლეტერმა, შემდეგ სრულყოფილად დაახასიათა ა. რ. უოლესმა. აქ ძუძუმწოვრებიდან უმნიშვნელო რაოდენობით გვხვდება პლაცენტიანები, მ. შ. მღრღნელებისა და ხელფრთიანების რამდენიმე სახეობა, რ-ებიც, როგორც ჩანს, მეზობელი ქვეყნებიდან არიან შესახლებული. ფიქრობენ, რომ ძაღლი დინგო უძველეს დროში ადამიანს გადაუყვანია ავსტრალიაში. ასევე ვარაუდობენ, რომ ახალი გვინეისა და ტიმორის ბინადარი ღორი ადამიანის გადაყვანილი შინაური ღორის გაველურებული შთამომავალია. ა. ო-ში ენდემურია ერთგასავლიანები (იხვნისკარტა, იქედნე). მრავლად არიან ჩანთოსნები (კენგურუ, ჩანთოსანი მგელი, ჩანთოსანი კვერნა, ჩანთოსანი ციყვი, ჩანთოსანი ჭიანჭველაჭამია, ჩანთოსანი დათვი, ვომბატი, კუსკუსი და სხვ.). ფრინველებიდან ენდემური არიან კაზუარისნაირნი (კაზუარი, ემუ), სხვადასხვა სახეობის სამოთხის ფრინველი, თაფლისწოვია, ნაგვის ქათამი, მეყვავილე, კაკადუ, აგრეთვე შავი გედი, ბოლოქნარა და სხვ.; გვხვდება გვირგვინოსანი მტრედებისა და ალკუნების რამდენიმე სახეობაც და სხვ.; ქვეწარმავლებიდან მნიშვნელოვანია მოლოქი, ლაბადიანი ხვლიკი, ლიგოსომა, ქიცვკუდა, შავი იქედნე და სხვ.; ამფიბიებიდან — რქოსანი ბაყაყი, ბრტყელთავა გომბეშო და სხვ., ორგვარადმსუნთქავი თევზებიდან — ნეოცერატოდუსი. ა. ო-ში მრავლად არიან ნაირგვარი პეპლები, ხოჭოები, ტერმიტები, კუტკალიები, მოლუსკები და სხვ.; ავსტრალ. ზოოგეოგრ. ოლქი იყოფა ახალი ჰოლანდიის, ახალი გვინეის, პოლინეზიისა და ჰავაის ქვეოლქებად. ამ საკითხზე მეცნიერთა შორის ერთიანი აზრი არ არსებობს.

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 49.

*ლიტ.*: ჯანაშვილი ა., ზოოგეოგრაფია, თბ., 1955; Алехин В. В., География растений, М., 1938; Бобринский Н. А., География животных, М., 1951; Дарлингтон Ф., Зоогеография, пер. с англ., М., 1966; Ильинский А. П., Растительность земного шара, М.—Л., 1937. *მ. სახოკია.*

**ავსტრალიური ენები,** ავსტრალიის აბორიგენთა ენების ოჯახი. მოიცავს 600-ზე მეტ ენას, რ-თაგან 450 თითქმის სრულიად გაქრა. მნიშვნელოვანი ენებია გარაჯიერი, იულბარიჯა, მუდურა, ვადიუგი, არანდა, გადაიჯი, იაროინგა და სხვ.; ა. ე-ის სხვა ენებთან ნათესაობა დღესდღეობით დაუდგენელია. ა. ე-ის უმრავლესობაში (აგრეთვე რეკონსტრუირებულ პრაავსტრალიურში) დასტურდება სამი ხმოვანი (a, i, u); თანხმოვანთა სისტემა მარტივია, არაა გარჩეული ყრუ და მჟღერი ფონემები, არ დასტურდება სისინა და შიშინა ბგერები. ა. კეიპელის მიხედვით, პრაავსტრალიური იყო ანალიზური ენა ზომიერი აგლუტინაციითა და სიტყვათა თავისუფალი რიგით (ეს მდგომარეობა ზოგიერთ ენაში ნაწილობრივ დღემდეა შემორჩენილი). მოგვიანებით დამხმარე სიტყვები აფიქსებად იქცა. თანამედროვე ა. ე. ტიპოლოგიურად და გენეალოგიურად ჯგუფდება ე. წ. „სუფიქსურ“ და „პრეფიქსულ“ (უფრო სწორად — პრეფიქსულ-სუფიქსურ) ენებად. სუფიქსურ ენებში აგლუტინაციური და ნაწილობრივ ფუზიური სუფიქსები სახელთან ბრუნვასა და რიცხვს გამოხატავენ, ხოლო ზმნასთან — დროს, კილოს, პირს, სუბიექტისა და ობიექტის რიცხვს. პრეფიქსულ ენებში თავსართებით გამოხატულია ზმნის პირი, სუბიექტისა და ობიექტის რიცხვი და კლასი, ხოლო ბოლოსართებით — დრო, კილო, ასპექტი და სხვ. ამავე ენებში დამოწმებულია გრამატიკული კლასი; დასტურდება წინადადების ერგატიული კონსტრუქცია. ყველა ა. ე. ავლენს უძველესი ლექსიკის ერთიანობას. 3-ს ზევით რიცხვითი სახელი მათ ჩვეულებრივ არ გააჩნიათ, თითქმის არა აქვთ აბსტრაქტული სიტყვები.

*ლიტ.*: Capell A., A new approach to Australian linguistics, Sydney, 1956; მისივე, Linguistic survey of Australia, Sydney, 1963.

**ავსტრალიური მერინოსი,** წმინდამატყლიანი ცხვრის ჯიში. გამოყვანილია ავსტრალიაში (XIX ს. I ნახ.) დას. ევრ. ქვეყნებიდან XVIII-XIX სს. მიჯნაზე შეყვანილი მერინოსისაგან. უფრო გვიან შეჯვარებისათვის გამოიყენეს ფრანგ. რამბულიე და ამერ. ვერმონტი. მატყლის ხარისხისა და ექსტერიერის მიხედვით თანამედროვე ა. მ. სამი ტიპისაა: ფაინი — წმინდამატყლიანი უნაოჭო ცხვარი (მატყლი 70-ე და უფრო მაღალი ხარისხისა), ერკემლის ცოცხალი მასა დაახლ. 70 *კგ*, ნერბისა 35—40 *კგ*; მედიუმი — ორსამნაოჭიანი ცხვარი (მატყლი 64—66-ე ხარისხისა), ერკემლის ცოცხალი მასა 75—85 *კგ*, ნერბისა 40—44 *კგ*; სტრონგი ყველაზე დიდი ზომისაა (მატყლი 60—58-ე ხარისხისა), ერკემლის ცოცხალი მასა 80—95 *კგ*, ნერბისა 42—48 *კგ*.

**ავსტრალიური რასა,** ავსტრალოიდური რასა, დიდი ეკვატორული (ნეგრო-ავსტრალოიდური) რასის განშტოება, რ-საც აკუთვნებენ ავსტრალიელ აბორიგენებს. ამ რასის დამახასიათებელი ნიშნებია: მუქი ფერის კანი, ფართო ცხვირი, სქელი ტუჩები, *პროგნათიზმი,* მოხუჭუჭო თმა, ძლიერ განვითარებული ბალნიანი საფარველი. უძველეს დროში ავსტრალოიდური ანთროპოლოგიური ტიპი ფართოდ ყოფილა გავრცელებული სამხრ. და სამხრ.-აღმ. აზიაში.

**ავსტრალიური ღარიანი ცრუფარიანა,** მწერი თანაბარფრთიან ხორთუმიანთა რიგისა, ციტრუსების საშიში მავნებელი, იგივეა, რაც *იცერია*.

**ავსტრალოპითეკები** (ლათ. australis— სამხრეთი და ბერძნ. pithēkos — მაიმუნი), ნამარხი უმაღლესი *პრიმატების* ჯგუფი. მათი ნაშთები პირველად იპოვეს კალაჰარის უდაბნოში (სამხრ. აფრიკა) 1924, შემდეგ კი აღმ. და ცენტრ. აფრიკაში. ცხოვრობდნენ მეოთხეული პერიოდის დასაწყისში (2,6 მლნ. წლის წინათ). ა. ხმელეთის ორფეხა პრიმატები იყვნენ და ადამიანებს ემსგავსებოდნენ საყრდენი ტერფებით, მოსაჭიდებელი ხელის მტევნით, სუსტად განვითარებული ყბებით, კბილების თავისებურებით. მათი თავის ტვინი აგებულებით მცირედ განსხვავდებოდა თანამედროვე ადამიანის მსგავსი მაიმუნის ტვინისაგან, თუმცა მოცულობით უფრო დიდი იყო (500—600 $სმ^3$). ა. გამოქვაბულებში ცხოვრობდნენ. ნადირობდნენ ცხოველებზე; სანადიროდ და თავდასაცავად ხმარობდნენ ცხოველთა ძვლებს, ჯოხებს, ქვებს; შესაძლოა ზოგმა სახეობამ მათი ერთგვარი დამუშავებაც იცოდა. ზოგიერთი მკვლევარი ა-ს *ჰომინიდების* (ადამიანთა) ოჯახს აკუთვნებს, ზოგი კი ცალკე ოჯახად გამოყოფს. ცნობილია ორი გვარი: საკუთრივ ავსტრალოპითეკი და პარანთროპი. მკვლევართა უმრავლესობას ა. ადამიანის წინაპრად არ მიაჩნია და მათ უმაღლესი პრიმატების ევოლუციის გვერდით შტოდ თვლის.

**ავსტრალორპი,** სახორცე-საკვერცხე ქათმის ჯიში. გამოყვანილია XIX ს. ბოლოს ავსტრალიაში ინგლ. ქათმის ორპინგტონის ჯიშისაგან. აქვს მასიური, მსხვილი, მკერდგანიერი სხეული, გრძელი და ფართო ზურგი. ფერად შავია. ცოცხალი მასა მამლისა 3,5—3,9 *კგ*, დედლისა — 2,5—2,9 *კგ*. წელიწადში დებს 150—180 კვერცხს. კვერცხის საშ. წონა 55—62 *გ*. ა. გავრცელებულია უმთავრესად ავსტრალიასა და აშშ-ში. სსრკ-ში შემოიყვანეს 1946, აშენებენ კურტნის მეფრინველეობის საცდელ სადგურში (ესტ. სსრ).

**ავსტრია** (Österreich; გვიანდ. ლათ. Austria < ძვ. გერმ. Ostarrichi — აღმოსავლეთის ქვეყანა), ავსტრიის რესპუბლიკა (Österreichische Republik).

## I. ზოგადი ცნობები

ა. — სახელმწიფო ცენტრ. ევროპაში. ჩრდ-ით ესაზღვრება გფრ და ჩეხოსლოვაკია, აღმ-ით — უნგრეთი, სამხრ-ით — იუგოსლავია და იტალია, დას-ით — შვეიცარია და ლიხტენშტაინი. ფართ. 83,8 ათ. $კმ^2$. მოსახლ. 7,5 მლნ. კაცი (1973).



ავსტრალორპი. დედალი და მამალი.



ავსტრიის რესპუბლიკის სახელმწიფო გერბი.

## ავსტრია

**შინაარსი**

დედაქალაქი — ვენა. სახელმწ. ენა — გერმანული. ეროვნ. დღესასწაულია 26 ოქტ.— მუდმივი ნეიტრალიტეტის გამოცხადების დღე (1955). ფულის ერთეულია ავსტრიული შილინგი. სსრ კავშირის სახელმწ. ბანკის კურსით (1974 დეკ.) 100 შილინგი = 4,23 მან.

## II. სახელმწიფო წყობილება

ა. ფედერაციული სახელმწიფო წყობილების პარლამენტური რესპუბლიკაა. აერთიანებს რვა ერთეულს — მხარეს (ლანდს) და ადმინისტრაციულად მათთან გათანაბრებულ ქ. ვენას (იხ. ცხრ. 1). მოქმედებს 1920 კონსტიტუცია (შესწორდა 1929). აქტ. საარჩევნო უფლება ეძლევა ორივე სქესის მოქალაქეებს 19 წლის ასაკიდან, პასიური — 25-იდან. უმაღლესი საკანონმდებლო ორგანო — ფედერალური პარლამენტი შედგება ორი პალატისაგან: ეროვნული საბჭოსა (183 დეპუტატი, მოსახლეობა ირჩევს 4 წლით) და ფედერალური საბჭოსაგან (58 დეპუტატი, ირჩევენ ლანდტაგები მათი უფლებამოსილების ვადების შესაბამისად). ორივე პალატა ქმნის ფედერალურ კრებას, რ-იც წყვეტს ზოგიერთ უმნიშვნელოვანეს საკითხს (მაგ., ომის გამოცხადება). სახელმწიფოს მეთაურია პრეზიდენტი, რ-საც მოსახლეობა ირჩევს 6 წლით საყოველთაო არჩევნების საფუძველზე. პრეზიდენტს უფლება აქვს დაითხოვოს ეროვნ. საბჭო და ფედერალური საბჭოს თანხმობით — ესა თუ ის ლანდტაგიც. პრეზიდენტი წარმოადგენს რესპუბლიკას საერთაშ. ურთიერთობებში, ითვლება შეიარაღებულ ძალთა მთავარსარდლად და ა. შ., აღმასრ. ხელისუფლებას ახორციელებს პრეზიდენტი და მთავრობა. მთავრობა შედგება ფედერალური კანცლერის, ვიცე-კანცლერისა და მინისტრებისაგან. კანცლერსა და კანცლერის წინადადებით მთავრობის სხვა წევრებს ნიშნავს პრეზიდენტი.

თითოეულ მხარეს აქვს საკუთარი კონსტიტუცია და 4—6 წლით არჩეული ლანდტაგი, რ-იც ქმნის მხარის მთავრობას.

მხარე იყოფა საოლქო და ადგილობრივ თემებად, რ-ებშიც თვითმმართველობას ახორციელებენ არჩევითი ორგანოები. სასამართლო სისტემაში შედის უზენაესი სასამართლო, 4 უმაღლესი პროვ. სასამართლო, 20 პროვ. და რაიონული სასამართლო, საოლქო სასამართლოები, აგრეთვე სპეც. სასამართლოები (მცირეწლოვანთა საქმეების, შრომითი კონფლიქტებისა და სხვ.). ცალკე არსებობს *კონსტიტუციური სასამართლო* და ადმ. სასამართლო, რ-იც თვალყურს ადევნებს კანონიერების დაცვას სახელმწ. მმართველობაში. სახელმწ. გერბი და სახელმწ. დროშა — იხ. ფერადი ჩანართი სტ-ებთან *სახელმწიფო გერბი, სახელმწიფო დროშა*.

ც ხ რ. 1, — ტ ე რ ი ტ ო რ ი ი ს შ ე მ ა დ გ ე ნ ლ ო ბ ა

| მხარე (Land) | ფართობი (ათ. $კმ^2$) | მოსახლეობა (ათ. კაცი, 1970, შეფასება) | ადმ. ცენტრი |
|---|---|---|---|
| ვენა (Wien) | 0,4 | 1643,1 | — |
| ბურგენლანდი (Burgenland) | 4,0 | 263,3 | აიზენშტადტი (Eisenstadt) |
| ზალცბურგი (Salzburg) | 7,1 | 398,9 | ზალცბურგი (Salzburg) |
| ზემო ავსტრია (Oberösterreich) | 12,0 | 1221,2 | ლინცი (Linz) |
| კარინთია (Kärnten) | 9,5 | 525,0 | კლაგენფურტი (Klagenfurt) |
| ტიროლი (Tirol) | 12,6 | 518,9 | ინსბრუკი (Insbruck) |
| ფორარლბერგი (Vorarlberg) | 2,6 | 277,7 | ბრეგენცი (Bregenz) |
| ქვემო ავსტრია (Niederösterreich) | 19,2 | 1353,8[1] | ვენა (Wien) |
| შტირია (Steiermark) | 16,4 | 1189,1 | გრაცი (Graz) |

[1] ვენის მოსახლ. ჩაუთვლელად.


ვენა. საერთო ხედი.

## III. ბუნება

ა-ის ტერიტ. უმეტესი ნაწილი მთიანია, ქვეყნის 3/4 უკავია აღმ. ალპების ორ ჯგუფს — ჩრდ. კირქვოვან და ცენტრ. კრისტალურ ალპებს. მთათა ღერძული ზონა დას-ით 3300—3500 *მ* სიმაღლისაა (მწვ. გროსგლოკნერი, 3797 *მ*), ხოლო აღმ-ით — 2400 *მ*; მუდმივი თოვლის საზღვარი გადის 2500—2800 *მ*-ზე; ზოგიერთი მწვერვალი დაფარულია მყინვარით (პასტერცე, სიგრძე 10,2 *კმ*). მთავარი უღელტეხილებია ბრენერი (1371 *მ*) და არლბერგი (1796 *მ*). გვხვდება დიდი გასწვრივი ხეობები (ინის, ზალცახის, ენსის), აღმ. მთისწინეთში — ქვაბულები (გრაცის, კლაგენფურტის და სხვ.). აღმ. ალპების ღერძული ნაწილი ჩრდ-ით და სამხრ-ით შემორკალულია შედარებით დაბალი ციცაბოფერდობიანი, ძლიერ დანაწევრებული ქედებით; განვითარებულია რელიეფის კარსტული ფორმები. ალპების ჩრდ. პერიფერიაზე, ა-ის დას. საზღვრიდან ვენის ტყემდე, ფლიშური დაბალმთიანეთია. ქვეყნის აღმ. ნაწილი ვაკე და გორაკბორცვიანია (ვენის აუზი, ჩრდ. ბურგენლანდის დაბლობი და შტირია-ბურგენლანდის ბორცვიანი რ-ნი).

ა-ის ჩრდ.-აღმ. ჩეხიის დაბალმთიანი (500—600 *მ*) მასივის ნაწილია. ჩეხიის მასივსა და აღმ. ალპებს შორის მდ. დუნაის ტერასული ვაკის ზოლია (ინფირტელი და სხვ.). ქვეყნის სამხრ. საზღვრის მახლობლად, მდ. გაილის გაყოლებით მიემართება მთავარი რღვევა, რ-იც ალპების (რეტისა და შტირიის ალპები, მაღალი და დაბალი ტაუერნი) შინაგან (ღერძის) ზონას გამოყოფს ალპების სამხრ. ფერდობებისგან (მ. შ. ა-ის ფარგლებში მდებარე პალეოზოური და ტრიასული ქანებით აგებულ კარნის ალპების ჩრდ. ფერდობსაც). აღმ. ალპების შინაგანი ზონა აგებულია ძველი კრისტ. ფიქლებით და პალეოზოური ქანებით. უფრო ჩრდ-ით პალეოზოური ფიქლების და ქვიშაქვების (გრაუვაკის), ხოლო შემდეგ ტრიასული და იურული კირქვების ზონაა, რ-იც აღმ. ალპების ჩრდილოეთისკენ შეცოცებულ მრავალრიცხოვან შარიაჟს ქმნის; მათ ქვეშ ცარცული ფლიშის მეტად დავიწროებული ზოლია; დუნაის მარცხ. ნაპირას პალეოზოური გრანიტებისა და კამბრიულისწინა კრისტ. ფიქლებით აგებული ვაინსბერგერვალდის მთებია. ა-ის აღმ. ნაწილი დაკავშირებულია ვენის აუზის ახალგაზრდა ღრმულებთან (უნგრეთის მცირე ღრმული, გრაცის ღრმული), რ-ებიც ნეოგენური დანალექებითაა ამოვსებული.

სასარგებლო წიაღისეულიდან აღსანიშნავია ნავთობი და აირი (ვენის აუზი), მურა ნახშირი (შტირია, ზემო ავსტრია), რკინის მადანი (აიზენერცი), მაგნეზიტი (შტირიის ალპები — ფაიჩი), ტყვიათუთიის მადანი (კლაგენფურტ-ბლაიბერგის რ-ნი და სხვ.), გრაფიტი, ქვა მარილი, მინერ. წყლები (ბადენი, ბად-იშლი).

ვაკეებისა და მთისწინეთის ჰავა ზომიერად კონტინენტურია, დას. ნაწილისა— შედარებით ნოტიო. იანვ. საშ. ტემპ-რა —1°-იდან —4°-მდე C, ივლ. 15°-იდან 18°-მდე C. მთიან ზონაში ტემპ-რა საგრძნობლად ეცემა. ნალექების საშ. წლ. რაოდენობა 500—900 *მმ*; მთებში — 1500—2000 *მმ*. მთების ჩრდ.-დას. ფერდობებზე შედარებით მეტი ნალექი მოდის, ზამთარი რბილია, ზაფხული უფრო გრილი და ნოტიო, ვიდრე მთების სამხრ.-აღმ. ფერდობებზე.

ა-ის ტერიტ. დიდი ნაწილი დუნაის აუზს ეკუთვნის, უკიდურესი დას. ნაწილი — რაინისას. დუნაი ა-ის უდიდესი სანაოსნო მდინარეა (ა-ის ფარგლებში მიედინება 350 *კმ*-ზე). მისი მთავარი შენაკადებია ინი, ენსი, დრავა და მორავა. მდინარეთა უმეტესობა ალპური რეჟიმისაა: ზაფხულში ადიდდება, ზამთარში კი წყალი იკლებს; სწრაფად მიედინებიან და ჰიდროენერგიის მნიშვნელოვანი მარაგი აქვთ. ა-ში დაახლ. 580 ტბაა, უმეტესობა მყინვარული წარმოშობისაა. სიდიდით გამოირჩევა ბოდენზეესა და ნოიზიდლერზეეს ტბები.

ა-ის ზონალური ნიადაგებია კორდიანეწერი და ტყის ყომრალი, სამხრ.-აღმ-ით— გამოტუტული და გაეწრებული შავმიწა, მთებში კი ტყის ყომრალი, მთის გაეწრებული და მთა-მდელოს ნიადაგები.

ა-ის ბარში ძირითადად კულტურული მცენარეულობა ხარობს. ტყეს უჭირავს 3178 ათ. *ჰა*. ქვედა სარტყელში გვხვდება მუხა, რცხილა, იფანი და წიფელი, ზედა სარტყელში (1400 —1800 *მ*) — ფიჭვი, ნაძვი, სოჭი და სხვ. 1800—2000 *მ*-იდან 2700—3000 *მ*-მდე სუბალპ. და ალპ. მცენარეულობაა. ტყის ზონაში, განსაკუთრებით ნაკრძალებში (მაღალი ტაუერნი, გროსგლოკნერი), შემორჩენილია კეთილშობილი ირემი, რუხი დათვი, გარეული ღორი, შველი, მთის არწივი; მაღალმთიან რ-ნებში — ალპ. ზაზუნა, არჩვი, გარეთხა.

## IV. მოსახლეობა

მოსახლ. 97% ავსტრიელები არიან. ცხოვრობენ აგრეთვე აღმ. ევრ. ქვეყნებიდან გადმოსახლებული გერმანელები, რ-ებიც გფრ-იდან ჩამოსულ იმიგრანტებთან ერთად დაახლ. 200 ათ. კაცს შეადგენენ და გარკვეულ ეთნ. განკერძოებულობას ინარჩუნებენ. შედარებით ცოტანი არიან სლოვენები (დაახლ. 80 ათ. კაცი), ხორვატები (50 ათ.), უნგრელები, იტალიელები, ჩეხები, ებრაელები (უმთავრესად ვენის რ-ნში), სერბები და ბოშები. მოსახლ.

90% კათოლიკეა, 6%-ზე მეტი — პროტესტანტი-ლუთერანი.

მოსახლ. ბუნებრივი მატება მცირეა. 1900 იყო 6,0 მლნ. მცხ., 1940 წ. — 6,65 მლნ., 1973 წ. — 7,5 მლნ.; მომუშავე მოსახლ. 40% დასაქმებულია მრეწველობაში, 21% — სოფ. და სატყეო მეურნეობაში, 39% — ტრანსპორტში, ვაჭრობაში, კავშირგაბმულობასა და მომსახურების სხვადასხვა დარგში. მოსახლ. უმეტესი ნაწილი (70%) კონცენტრირებულია ვენის აუზში, დუნაის და რაინის ხეობებში, შტირია-ბურგენლანდის ვაკეზე (ქვეყნის ტერიტ. დაახლ. 20%), სადაც მოსახლ. საშ. სიმჭიდროვე 100—200 კაცია 1 *კმ*²-ზე, მთიან ზონაში კი რამდენჯერმე დაბალია — 34 კაცი 1 *კმ*²-ზე. ქალაქად ცხოვრობს ა-ის მოსახლ. 65%-ზე მეტი, მ. შ. დაახლ. 22% ქ. ვენაში (1, 6 მლნ. მცხ. 1973).

## V. ისტორიული ნარკვევი

**ა. XVIII ს. დამლევამდე.** ა-ის ტერიტორიაზე ადამიანის ბინადრობის პირველი კვალი პალეოლითის ეპოქას განეკუთვნება. განსაკუთრებით უხვადაა წარმოდგენილი ადრინდ. რკინის ხანის არქეოლოგიური კულტურა. თავდაპირველი მკვიდრი ილირიული მოსახლეობა კელტების შემოსევის შემდეგ (ძვ. წ. 500—400) თანდათანობით გაკელტდა. ძვ. წ. 16—9 დუნაის სამხრ. მდებარე ა-ის ტერიტ. რომაელებმა დაიპყრეს. გაჩნდა მსხვილი რომაული ცენტრები: ვინდობონა (ვენა), იუვავუმი (ზალცბურგი), მუტენი (ლაითის ბრუკი) და სხვ., ამას მოჰყვა *მარკომანების, ვესტგუთების, ჰუნების, ოსტგუთების,* რუგიების, *ლანგობარდების* შემოსევა. VI ს. II ნახ-იდან ა-ის ტერიტორიაზე დამკვიდრდნენ უმთავრესად *ბავარები* და *სლოვენები,* რ-თაც VI ს-ში შექმნეს სამთავრო კარინთია (ხორუტანია); VIII ს-ში კარინთია დაემორჩილა ბავარიის საჰერცოგოს და მასთან ერთად *ფრანკების სახელმწიფოს* პოლიტიკური და კულტურული გავლენის სფეროში მოექცა (აქედან გავრცელდა ა-ში ქრისტიანობა). 788 კარლოს დიდმა შემოიერთა ბავარია, კარინთია და მდ. ენსის აღმ-ით დააარსა ავარული (იგივე აღმოსავლეთის) მარკა (ახლანდ. ქვემო ა.). ფრანკთა სახელმწიფოს დაშლის შემდეგ (843) ა. შევიდა აღმ. ფრანკთა (გერმ.) სამეფოში, როგორც ბავარიის საჰერცოგოს შემადგენელი ნაწილი. X ს-ში ავარული მარკის ტერიტორიაზე შეიქმნა ახალი ე. წ. ბავარიის აღმოსავლეთის მარკა („ოსტმარკ", საიდანაც წარმოდგა სახელწ. „ა." — „ესტერრაიხ") 976 ა-ის სამარკგრაფო საიმპერიო ლენად მიიღო ლეოპოლდ I-მა ბაბენბერგმა. *ბაბენბერგების* დინასტიის მმართველობის დროს (976—1246) ა. მდ. ლაითამდე გაფართოვდა. გაძლიერდა გერმანული კოლონიზაცია. 1156 იმპ. *ფრიდრიხ I-მა ბარბაროსამ* ა-ის ჰერცოგობა მარკგრაფ ჰაინრიხ II იაზომირგოტს უბოძა. სამარკგრაფო ა-ის საჰერცოგო გახდა და საბოლოოდ ჩამოსცილდა ბავარიის საჰერცოგოს. 1156 ითვლება ა-ის სახელმწიფოს ჩამოყალიბების წლად. 1192 ა-ს შეემატა საჰერცოგო შტირია. ლეოპოლდ VI-ის მმართველობის პერიოდში (1198—1230) ა. *„საღვთო რომის იმპერიის"* ერთ-ერთ ყველაზე ძლიერ ტერიტორიულ სამთავროდ იქცა. ა-ში ამ დროისათვის ფეოდ. წყობილება უკვე ჩამოყალიბებული იყო. ძირითად სამეურნ. ერთეულს წარმოადგენდა ფეოდ. მამული, რ-საც მიწაზე მიმაგრებული ყმა გლეხი ამუშავებდა. თანდათან განვითარდა საქალაქო ცხოვრება. წარმოიშვა *ამქრები*. განსაკუთრებით გაიზარდა ა-ის დედაქალაქის — ვენის მნიშვნელობა, რ-იც XIII ს. *საიმპერიო ქალაქად* გადაიქცა.

ბაბენბერგების დინასტიის შემდეგ ა-ის ტერიტ. უმეტეს ნაწილს 1251-იდან განაგებდა ჩეხიის მეფე *პრჟემისლ II ოტოკარი,* რ-იც იძულებული იყო 1276—78 ა. გერმანიის მეფე *რუდოლფ I ჰაბსბურგისათვის* დაეთმო. ამ უკანასკნელმა 1282 ა. და შტირია თავის შვილებს ალბრეხტ I-სა და რუდოლფ II-ს გადასცა, რითაც საფუძველი ჩაეყარა ჰაბსბურგების მრავალსაუკუნოვან გამგებლობას ა-ში (1918-მდე). 1335 ჰაბსბურგების ხელში გადავიდა კარინთია და კრაინა, 1363 — ტიროლი, 1374 — ისტრია, 1375 — ფორარლბერგის დიდი ნაწილი, ხოლო 1382 — ტრიესტი. 1453 ა. საერცჰერცოგოდ იქცა.

ა-ის ერცჰერცოგმა *მაქსიმილიან I-მა* XV ს. დამლევს გააერთიანა ჰაბსბურგთა ყველა სამფლობელო, დაიბრუნა უნგრელების ხელთ მყოფი ა-ის მიწები (1490), რ-თაც შემატა გოერცი (1500) და მარია ბურგუნდიელთან ქორწინებით შეიძინა ე. წ. ბურგუნდიული სამემკვიდროს დიდი ნაწილი. მან დინასტიური კავშირების მეშვეობით ჰაბსბურგებს დაუმორჩილა ჩეხიისა და უნგრეთის მიწები. *ფერდინანდ I-მა* (1521—64) კი უნგრეთ-ჩეხიის მეფის ლაიოშ II-ის მოჰაჩთან დაღუპვის (1526) შემდეგ თავი ჩეხიისა და დას. უნგრეთის მეფედ აარჩევინა.

XVI ს. 20-იან წწ-ში ა-სა და უნგრეთს ოსმალეთის ექსპანსია დაემუქრა. ჩეხები და უნგრელთა ნაწილი იძულებული გახდნენ შერიგებოდნენ ჰაბსბურგთა ბატონობას. ოსმალებმა დაიპყრეს უნგრ. მნიშვნელოვანი ნაწილი, შეიჭრნენ ა-ში და ალყა შემოარტყეს ვენას (1529). ვენის გარნიზონის, ბიურგერებისა და გლეხების გმირულმა წინააღმდეგობამ აიძულა სულთანი *სულეიმან კანუნი* მოეხსნა ალყა. ა. გაუმკლავდა სულთნის მეორე (1532) და მესამე (1566) ლაშქრობებსაც (იხ. *ავსტრია-ოსმალეთის ომები XVI—XVIII სს.*) და შეინარჩუნა დას. უნგრეთი. კარლ V-ის სიკვდილის შემდეგ ფერდინანდ I გახდა გერმ. იმპერატორი (1558). მის დროს გრძელდებოდა ა-ის სახელმწიფოს ცენტრალიზაცია ერთ მრავალეროვან მონარქიად.

XV—XVI სს. ა-ში ვითარდება ხელოსნობა — საფეიქრო საქმე, ლითონებისა და ქვამარილის დამუშ., ქურქების წარმოება და სხვ.; ვაჭართა კომპანიები და მუშების ამხანაგობები ამუშავებდნენ მარილის საბადოებს, ვერცხლის, რკინის, სპილენძისა და კალის მადანს. ამქრული ხელოსნობის გვერდით იწყება მარტივი კოოპერაციული და მანუფაქტურული ტიპის კაპიტალ. საწარმოების აღმოცენება. ა-ის ვაჭრობა-მრეწვ. ცენტრები იყო ვენა, ინსბრუკი, ლინცი, შტაიერი, ფრაიშტადტი, ვინერ-ნოიშტადტი და სხვ.; სოფლად ვითარდებოდა სასაქონლო-ფულადი მეურნ., რამაც გაზარდა გლეხთა ექსპლუატაცია განსაკუთრებით კარინთიაში, შტირიაში, ჩეხიაში, უნგრეთში. ხშირი იყო გლეხთა აჯანყებები (1432, 1503, 1514, 1515 და სხვა).

ფერდინანდ I-ის მმართველობის დროს ა-ში გავრცელდა რეფორმაციის იდეები, სხვადასხვა პროტესტანტული მოძღვრებანი, იფეთქა გლეხთა აჯანყებებმა (იხ. *გლეხთა ომი ავსტრიაში 1525, გაისმაიერის აჯანყება 1526*).

ფერდინანდ I-ის სიკვდილის შემდეგ იმპ. მაქსიმილიან II-ის (1564—76) მერყევმა პოლიტიკამ შეასუსტა ცენტრ. ხელისუფლება, ხოლო მისმა სჯულთშემწყნარებლობამ ხელი შეუწყო პროტესტანტიზმის გავრცელებას. მისი ძის *რუდოლფ II-ის* (1576—1612) მმართველობისას გაძლიერდა კონტრრეფორმაცია, დაიწყო ბრძოლა კათოლიკეებსა და პროტესტანტებს შორის. უნგრეთში იფეთქა ეროვნ.-განმათ. აჯანყებამ ი. *ბოჩკაის* ხელმძღვანელობით (1604). უნგრელებმა რწმენის თავისუფლება მიიღეს. ჩეხი თავადაზნაურობის მოთხოვნით გამოიცა „უდიდებულესობის სიგელი" (Majestätsbrief, 1609; იხ. *ჩეხია,* ისტ. ნარკვევი), მაგრამ პროტესტანტების შევიწროება გრძელდებოდა. 1609 ა. შევიდა გერმანიაში შექმნილ *კათოლიკურ ლიგაში;* პროტესტანტიზმის ჩახშობის პოლიტიკამ და იმპ. მათიასის მიერ თავის მემკვიდრედ ფანატიკოსი კათოლიკეს ფერდინანდ შტირიელის (1619-იდან გერმ. იმპ. ფერდინანდ II) დანიშვნამ გამოიწვია ანტიჰაბსბურგული აჯანყება ჩეხიაში (1618—20), რამაც დასაბამი მისცა *ოცდაათწლიან ომს 1618—48.* ომი ჰაბსბურგთა კათოლიკური ბანაკის დამარცხებით დამთავრდა. ჰაბსბურგების ცდამ შეექმნათ ზენაციონალური მსოფლიო იმპერია კრახი განიცადა. ომს შიმშილი, ჟამიანობა და ეკონ. გაჩანაგება მოჰყვა. კათოლ. რეაქციამ და გლეხთა შევიწროებამ ზემო ა-ში გამოიწვია გლეხთა ანტიკათოლ. ხასიათის აჯანყება (იხ. *ფადინგერის აჯანყება 1626*). *ვესტფალიის ზავი 1648* ჰაბსბურგთა პოლიტიკის მარცხს მოასწავებდა. ა. იძულებული გახდა საფრანგეთისათვის დაეთმო ჰაბსბურგთა სამფლობელო ელზასში და ბრაიზახი. ა-ის სამფლობელოებში აბსოლუტიზმის პოზიციები განმტკიცდა, გაიმარჯვა კონტრრეფორმაციამ; პროტესტანტული სარწმუნოება შემორჩა მხოლოდ აქა-იქ მთიან ადგილებში (ზემო ა., შტირია, კარინთია, სილეზია).

ოცდაათწლიანი ომისა და გლეხთა აჯანყებების ჩაქრობის შემდეგ განახლდა ომი ოსმალებთან, რ-ებმაც 1683 ვენას ალყა შემოარტყეს. ავსტრიელებმა პოლონეთის მეფის *იან III სობესკის* დახმარებით მტერი მოიგერიეს და შეტევაზე გადავიდნენ. შეიკრა ა.-პოლონეთ-ვენეციის კავშირი („წმინდა ლიგა", 1684), რ-საც მოგვიანებით რუსეთიც შეუერთდა (იხ. *აზოვის ლაშქრობები*). *კარლოვიცის ზავით (1699)* ა-მ შემოიერთა უნგრეთის დიდი ნაწილი და ტრანსილვანია. ესპანეთთან, ჰოლანდიასთან და ინგლისთან კავშირში ა. მონაწილეობდა ანტიფრანგული კოალიციის ომებში (იხ. *ჰოლანდიის ომი 1672—79, აუგსბურგის ლიგა 1686*). *ესპანური მემკვიდრეობისათვის* ომში და *რაშტატის ზავით* 1714 ა-მ შემოიერთა ესპანეთის სამხრ. ნიდერლანდი (ბელგია), მილანი და სხვ. სამფლობელოები. ოსმალეთის წინააღმდეგ ომში (1716—18) წარმატების შედეგად *პოჟარევაცის ზავით 1718* ა-მ მიიღო ბანატი. იმპ. კარლ VI-მ *პრაგმატული სანქციით 1713* დააწესა ა-ის მიწების განუყოფლობა — თუ იმპერატორს მემკვიდრე ვაჟი არ

**ავსტრია**

**მოსახლეობა**

| | |
|---|---|
| ავსტრიელები | 97% |
| გერმანელები | 200 ათასი |
| სლოვენები | 80 ათასი |
| ხორვატები | 50 ათასი |

**მოსახლეობის ბუნებრივი მატება**

| | |
|---|---|
| 1900 წ. | 6,0 მლნ. |
| 1940 წ. | 6,65 მლნ. |
| 1972 წ. | 7,4 მლნ. |

**მოსახლეობის დასაქმება**

(პროცენტობით)

| | |
|---|---|
| მრეწველობა | 40 |
| სოფლისა და სატყეო მეურნეობა | 21 |
| ტრანსპორტი, ვაჭრობა, კავშირგაბმულობა და სხვ. | 39 |



ტრადიციული «საცხენოსნო ბალეტის» ჯგუფის გამოსვლა «ესპანური ცხენოსნობის სკოლის» დარბაზში (ვენა. არქ. ი. ე. ფ ი შ ე რ ი. XVIII ს. I ნახევარი).

### ავსტრია

**დიდი ქალაქები**
(ათასი მცხოვრები, 1968, შეფასება)

| | |
|---|---|
| გრაცი | 253,0 |
| ლინცი | 205,8 |
| ზალცბურგი | 120,2 |
| ინსბრუკი | 113,5 |

**შავი და ფერადი მეტალურგიის პროდუქცია**
(მლნ. ტონა, 1973)

| | |
|---|---|
| თუჯი | 3,0 |
| ფოლადი | 4,2 |
| ალუმინი | 0,2 |
| სპილენძი | 0,03 |

**მეცხოველეობა**
(ათასი სული, 1973)

| | |
|---|---|
| მსხვილი რქოსანი საქონელი | 2624 |
| ღორი | 3290 |
| ცხვარი | 136 |
| ცხენი | 39 |

გაუჩნდებოდა, ტახტზე მისი უფროსი ასული *მარია ტერეზია* უნდა ასულიყო.

იმპ. მარია ტერეზიას მოუხდა ჰაბსბურგთა სამფლობელოს დაცვა პრუსიის, ბავარიის, საქსონიის, საფრანგეთისა და ესპანეთისაგან ავსტრიული მემკვიდრეობისათვის ომში (1740—48). აახენის ზავით (1748) ა-მ პრუსიას სილეზია დაუთმო. მარია ტერეზიას ქორწინებამ ფრანც სტეფან ლოთარინგიელზე, რ-იც არჩეულ იქნა გერმ. იმპერატორად (1745) *ფრანც I-ის* სახელით, შეცვალა ა-ის საგარეო-პოლიტ. კურსი, მის მთავარ მოწინააღმდეგედ პრუსია იქცა: დაიწყო ა-ის ბრძოლა პრუსიის წინააღმდეგ გერმანიაში ჰეგემონიისათვის და სილეზიის დაბრუნებისათვის. ა. - საფრანგეთ-რუსეთის კოალიციის ომი პრუსიის წინააღმდეგ (იხ. *შვიდწლიანი ომი 1756—63*) უშედეგო აღმოჩნდა ავსტრიისათვის. *ჰუბერტუსბურგის ზავით* (*1763*) იგი იძულებული გახდა საბოლოოდ ეთქვა უარი სილეზიაზე.

1765 გერმ. იმპერატორად არჩეულ იქნა მარია ტერეზიას ძე და თანამმართველი *იოზეფ II*, რ-იც დედის სიკვდილის შემდეგ ერთპიროვნულად მართავდა ა-ს (1780—90). მათი მმართველობისას ა-ის ეკონომიკაში გაძლიერდა კაპიტალ. ელემენტები, განვითარდა მანუფაქტურა (განსაკუთრებით ჩეხიაში, სილეზიაში, ქვემო და ზემო ა-ში). სახელმწიფოს განმტკიცების მიზნით ტარდებოდა მერკანტილიზმისა და პროტექციონიზმის პოლიტიკა. თვითმპყრობელობამ მიიღო „*განათლებული აბსოლუტიზმის*" სახე. გატარდა რეფორმები პოლიტ. ცენტრალიზაციის მიზნით, შეიზღუდა საბატონო სასამართლო; გლეხები გაათავისუფლეს მებატონეზე პირადი დამოკიდებულებისაგან (1781). პროტესტანტებმა და მართლმადიდებლებმა მიიღეს რწმენის თავისუფლება. დახურეს მონასტერთა ნაწილი. ამავე დროს ხელს უწყობდნენ არაგერმ. მიწების კოლონიზაციას და გერმანიზაციას (გალიცია, ბუკოვინა, უნგრეთი, ტრანსილვანია). რეფორმები წინააღმდეგობას წააწყდა მიწათმფლობელი არისტოკრ. მხრივ. სიკვდილის წინ იოზეფ II იძულებული გახდა გაეუქმებინა თავისი რეფორმების მნიშვნელოვანი ნაწილი.

**ა. XVIII ს. დამლევიდან 1867 წ-მდე.** საფრანგეთის დიდი რევოლუციის დროს ა. პრუსიასთან ერთად ინიციატორი და მონაწილე იყო ინტერვენციისა რევ. საფრანგეთის წინააღმდეგ. ნაპოლეონის ომების დროს ა. მონაწილეობდა ანტიფრანგულ კოალიციებში. მარენგოსთან, ჰოენლინდენთან (1800), აუსტერლიცთან (1805), ვაგრამთან (1809) და სხვ. დამარცხებების შემდეგ იძულებული გახდა უარი ეთქვა მრავალ სამფლობელოზე. ა. ძალიან შემცირდა ტერიტორიულად, მოსწყდა ადრიატიკის ზღვას. იგი იძულებული გახდა შერიგებოდა *რაინის კავშირის* შექმნას და „საღვთო რომის იმპერატორის" ტიტულის გაუქმებას (1806). ა-ში დაიწყო ანტიფრანგული სახ.-განმათ. მოძრაობა, მნიშვნელოვანი იყო ტიროლელი გლეხების აჯანყება ანდრეას *ჰოფერის* ხელმძღვანელობით (1809). ნაპოლეონის არმიის რუსეთში განადგურების შემდეგ ა. კვლავ შეუერთდა ანტიფრანგულ კოალიციას და გაძლიერდა. ა-ის რეაქციულმა მმართველმა წრეებმა ხალხის ეროვნ.-განმათ. მოძრაობა ძველი წყობილებისა და დაკარგული პოლიტ. პოზიციების აღსადგენად გამოიყენეს. *ვენის კონგრესის 1814—15* „შემაჯამებელი აქტით" ა-მ დაიბრუნა დაკარგული მიწები, გარდა ბელგიის, დას. გალიციისა და კრაკოვის ოლქისა, რ-იც *კრაკოვის რესპუბლიკად* აქციეს. ა-მ შემოიერთა ვენეცია და ლომბარდია („ლომბარდია-ვენეციის სამეფო"), ყოფილი „ილირიული პროვინციები", პარმა, ტოსკანა და მოდენა. ა-ის იმპერია შევიდა მისი ჰეგემონიით შექმნილ *გერმანიის კავშირში*; *საღვთო კავშირის* რეაქციული პოლიტიკის სულისჩამდგმელი იყო ა-ის სახელმწ. კანცლერი კ. *მეტერნიხი*. ა. ევროპაში სახ.-დემოკრ. და კონსტ.-ლიბერ. მოძრაობათა დამთრგუნველი ძალების დასაყრდენად იქცა, 1821 ჩააქრო რევ. მოძრაობა ნეაპოლსა და სარდინიის სამეფოებში (იხ. *იტალია*, ისტ. ნარკვევი). თავის მრავალეროვან იმპერიაში ა-ის მთავრობა ეყრდნობოდა ფეოდალ მიწათმფლობელებს, მსხვილ ფინანსისტებსა და ბანკირებს. ბატონობდა ბიუროკრატიზმი და პოლიცია. ამ ხანაში ა. ეკონომიკურად განვითარდა. XIX ს. დამდეგს გაჩნდა პირველი ორთქლის მანქანები და დაიწყო სამრეწვ. გადატრიალება. 1822 გაიყვანეს პირველი რკინიგზა. ყალიბდება სამრეწვ. ბურჟუაზია და საფაბრიკო პროლეტარიატი. განსაკუთრებით სწრაფად ვითარდებოდა მრეწველობა ჩეხიაში. მაგრამ ა. მაინც ჩამორჩებოდა მოწინავე ქვეყნებს. აბსოლუტიზმი, ფეოდ. წყობილება აფერხებდა ქვეყნის სამრეწველო განვითარების პროცესს.

საფრანგეთის *ივლისის რევოლუციამ* (*1830*) დააჩქარა სახ.-დემოკრ. და კონსტ.-ლიბერ. მოძრაობის ზრდა ა-ის იმპერიის ჩაგრულ ერებში. 1831 იფეთქა ეროვნ.-განმათ. მოძრაობამ იტალიის სახელმწიფოებში — მოდენაში, პარმასა და პაპის სამფლობელოებში (უმბრია, ფერარა, რომანია, ბოლონია). ა-ის არმიამ ადგილ. ხელისუფალთა დახმარებით ჩააქრო ეს აჯანყებები (იხ. *იტალია*, ისტ. ნარკვევი). *სილეზიის ფეიქრების აჯანყების* გამომახილი იყო 1844 ჩეხი მუშების მღელვარება პრაღის გარეუბნებში და ჩეხიის მთიან რაიონებში. 1846 გალიციაში იფეთქა პოლონელი და უკრაინელი გლეხების აჯანყებამ, რ-იც ა-ის ჯარებმა ჩააქრეს. ამავე წლის თებ. მოხდა სახალხო აჯანყება კრაკოვის რესპუბლიკაში, რ-იც ა-მ, პრუსიამ და რუსეთმა ჩააქრეს; კრაკოვი თავისი ოლქით ა-ის გალიციას შეუერთეს. 1847 ა-ში, ისევე როგორც მთელს ევროპაში, მძვინვარებდა ეკონ. კრიზისი. საფრანგეთის *თებერვლის რევოლუციამ* (*1848*) ბიძგი მისცა 1848 ბურჟ.-დემოკრ. რევოლუციას ა-ის იმპერიაში (იხ. *ავსტრიის რევოლუცია 1848—49*). მიუხედავად მარცხისა, რევოლუციამ დიდი კვალი დაამჩნია ა-ის შემდგომ განვითარებას. განსაკუთრებით მნიშვნელოვანი იყო რევ. დროს მიღებული კანონი გამოსყიდვის საშუალებით გლეხების საბატონო ვალდებულებათაგან განთავისუფლების შესახებ (1848 წ. 7 სექტ). ფერდინანდ I-ის გადადგომის შემდეგ ტახტზე მისი ძმისწული *ფრანც იოზეფ I* (1848—1916) ავიდა. დაიწყო ე. წ. ახალი აბსოლუტიზმის ხანა. 1855 წ. 18 აგვ. დაიდო კონკორდატი პაპთან, რ-ის ძალითაც კათოლ. სამღვდელოებამ დიდი ძალაუფლება მოიპოვა; მის კონტროლს დაექვემდებარა სასწავლებლები და პერიოდული პრესა. ა-ის ბურჟუაზიისა და დამორჩილებული ხალხების ზედაფენის მიმხრობის მიზნით მთავრო-




1. ლიხტენშტაინი

ბა ხელს უწყობდა ეკონ. განვითარებას, მოსპო შინაგანი ბაჟები (1850), გააუქმა ექსპორტისა და იმპორტის შეზღუდვები (1851), ხელი შეუწყო სარკინიგზო მშენებლობას და კაპიტალდაბანდებას სოფლად. საგარეო პოლიტიკაში ა. ცდილობდა შეენარჩუნებინა გერმანიის პოლიტ. დაქუცმაცება, რათა იქ თავისი ჰეგემონია განემტკიცებინა. რუსეთის მხარდაჭერით მან შეძლო გერმანიის კავშირის აღდგენა (1850, ნოემბ.); ამავე დროს განაგრძობდა ბრძოლას პრუსიის წინააღმდეგ. ა-ის ექსპანსიამ დუნაისპირეთში გაამწვავა მისი დამოკიდებულება რუსეთთან *ყირიმის ომის (1853—56)* დროს. ა. იძულებული იყო გაეყვანა ჯარები მის მიერ (1854—56) ოკუპირებულ დუნაისპირა სამთავროებიდან და მოგვიანებით შერიგებოდა მოლდავეთისა და ვლახეთის გაერთიანებას რუმინეთის სახელმწიფოდ (1858—66). ა-ის ომი სარდინიისა და საფრანგეთის წინააღმდეგ (იხ. *ავსტრია-იტალია-საფრანგეთის ომი 1859*) ა-ის დამარცხებით დასრულდა. იგი იძულებული გახდა დაეთმო ლომბარდია იტალიისათვის და შერიგებოდა იტალიის სამეფოს შექმნას (1861).

ომში დამარცხებამ და ქვეყნის შიგნით უკმაყოფილების ზრდამ ა-ის მთავრობა აიძულა 1861 წ. 26 თებ. გამოექვეყნებინა ცენტრალისტური „თებერვლის პატენტი". საკანონმდებლო ხელისუფლება გადაეცა ორპალატიან სახელმწიფო საბჭოს — რაიხსრატს. საარჩევნო სისტემა უპირატესობას ანიჭებდა მიწათმფლობელ არისტოკრატიასა და მსხვილ ბურჟუაზიას, ხოლო არაგერმ. მიწებზე — გერმანელებს, ამიტომ რაიხსრატს ბოიკოტი გამოუცხადეს უნგრელმა, პოლონელმა, ჩეხმა, ხორვატმა და ტრანსილვანიელმა თავადაზნაურობამ და ბურჟუაზიამ. ამას საგარეო-პოლიტ. სიძნელენიც დაერთო. ა-ს მოუხდა ომის წარმოება პრუსიისა და იტალიის წინააღმდეგ (იხ. *ავსტრია-პრუსიის ომი 1866, ავსტრია-იტალიის ომი 1866*). ა. დამარცხდა და იძულებული გახდა დათანხმებულიყო გერმანიის კავშირის გაუქმებაზე, იტალიისათვის დაეთმო ვენეცია, ელიარებინა პრუსიის უფლებები შლეზვიგ-ჰოლშტაინზე და ეცნო პრუსიის მიერ ჩამოყალიბებული *ჩრდილოეთ გერმანიის კავშირი*. ბრძოლა გერმანიაში ჰეგემონიისათვის ა-ის დამარცხებით დასრულდა და იგი მეორეხარისხოვან სახელმწიფოდ იქცა.

**ავსტრია-უნგრეთი 1867—1918.** ა-ის შესუსტებამ მისი მმართველი წრეები აიძულა ზოგი რამ დაეთმოთ უნგრელი მაგნატებისა და ლიბერალებისათვის. 1867 მიღწეულ იქნა „აუსგლაიხი" — შეთანხმება (ა-ის მინისტრ-პრეზიდენტ ბოისტის შეთანხმება უნგრ. მინისტრ-პრეზიდენტ *ანდრაშისთან* და უნგრ. ლიბერალების მეთაურ დეაკთან), რ-ის თანახმად ა-ის ერთიანი აბსოლუტისტური იმპერია იქცა დუალისტურ კონსტიტუციურ-ბიუროკრატიულ *ავსტრია-უნგრეთის* მონარქიად (შემოკლება ა.-უ. — *რედ.*). იგი პირადი უნიით აერთიანებდა ორ სამეფოს: ცისლაიტანიას და ტრანსლაიტანიას. ა-ის იმპერატორი იმავე დროს უნგრეთის მეფეც იყო. ხორვატიამ მიიღო შეზღუდული ავტონომია უნგრეთის სამეფოს ფარგლებში (1868). 1867 წ. 21 დეკ. გამოქვეყნდა „დეკემბრის კონსტიტუცია". იმპერიაში შემავალი ჩაგრული ერების განმათავისუფლებელმა ბრძოლამ უფრო ფართო ხასიათი მიიღო. 60-იანი წწ. ბოლოდან ა-ში მარქსიზმი გავრცელდა. შეიქმნა I ინტერნაციონალის სექციები. 1867 ვენაში დაარსდა მუშათა პირველი საგანმანათლებლო საზოგადოება. 1868 მუშათა კონგრესზე გამოცხადდა, რომ შეიქმნა ავსტრიის სოციალ-დემოკრატიული პარტია. 1869 წ. 11 აპრ. გამოვიდა პირველი ს.-დ. ყოველკვირეული გაზ. „ფოლკსშტიმე" („Volksstimme"). საგარეო პოლიტ. ურთიერთობათა მხრივ ა.-უ. სულ უფრო მეტად ექცეოდა გერმანიის გავლენაში. 1879 შეიქმნა ავსტრია-გერმანიის კავშირი (იხ. *ავსტრია-გერმანიის ხელშეკრულება 1879*), ხოლო შემდეგ უმთავრესად რუსეთისა და საფრანგეთის წინააღმდეგ მიმართული *სამთა კავშირი (1882)* გერმანიის, ა.-უ.-ისა და იტალიის შემადგენლობით.

XX ს. დამდეგს ა.-უ. ეკონ. განვითარებით მნიშვნელოვნად ჩამორჩებოდა მოწინავე კაპიტალ. ქვეყნებს, მაგრამ იქ თანდათან დაჩქარდა წარმოების კონცენტრაციისა და მონოპოლიების შექმნის პროცესი. ა.-უ. შევიდა იმპერიალიზმის სტადიაში. გაიზარდა მსხვილ საწარმოთა რიცხვი, შეიქმნა მსხვილი საბანკო გაერთიანებანი. გაძლიერდა *ფინანსური ოლიგარქია*. მისი მოქმედებისა და ა-ის კაპიტალის გატანის ასპარეზად იქცა ა.-უ.-ის არაავსტრიული მიწები და ბალკანეთის ქვეყნები. ამავე დროს ა-ში უცხოური კაპიტალიც შემოდიოდა. XIX ს. 70-იან წწ-ში გაძლიერდა გერმანული კაპიტალის შემოტანა და მრეწვ. სხვადასხვა დარგში მისი დაბანდება. იმპერიალიზმის ხანაში გაუარესდა ფართო მასების მდგომარეობა. ს.-დ. პარტიის ლიდერთა პოლიტიკაში ფეხი მოიკიდა ოპორტუნიზმმა. XIX ს. დასასრ. და XX ს. დასაწ. *კ. რენერის, ო. ბაუერის*, ფ. ადლერისა და სხვათა თეორიული ნაშ-



რომების გავლენით ა-ის სოც. დემოკრატიაში ჩამოყალიბდა რევიზიონიზმის ნაირსახეობა *ავსტრომარქსიზმი*.

რუსეთის რევოლუციამ (1905—07) დიდი გავლენა მოახდინა ა.-უ-ის მუშათა მოძრაობაზე. ვენაში მოეწყო გრანდიოზული დემონსტრაციები საყოველთაო საარჩევნო უფლების მოთხოვნის ლოზუნგით; მმართველი წრეები იძულებული გახდნენ დათმობაზე წასულიყვნენ. 1907 წ. 26 იანვ. რაიხსრატმა მიიღო კანონი საყოველთაო საარჩევნო უფლების შესახებ. საარჩევნო უფლება ენიჭებოდა ყოველ მამაკაცს, რ-იც 24 წლისა შესრულდა.

ა.-უ-ის საგარეო პოლიტიკა თანდათან მოექცა გერმანიის გავლენის ქვეშ და იმატა მისმა აგრესიულობამ. ა.-უ-ის აგრესიის მთავარი ობიექტი გახდა ბალკანეთი, ამან ა.-უ., ერთის მხრით, რუსეთსა და სერბიას დაუპირისპირა, მეორეს მხრით, უფრო დაუახლოვა გერმანიას. ა.-უ-რუსეთისა და ა.-უ-სერბიის ანტაგონიზმი გაამწვავა ა.-უ-ის მიერ ბოსნია-ჰერცეგოვინის სრულმა ანექსიამ (1908 წ. 5 ოქტ.).


«კლოსტერნაიბურგის მადონა». ქვა. 1320-იანი წლები. ლაპიდარიუმი. კლოსტერნაიბურგი.

1914 წ. 28 იანვ. ა.-უ-მა ომი გამოუცხადა სერბიას, 6 აგვ. კი — რუსეთს და I მსოფლიო ომში ჩაება როგორც გერმანიის მოკავშირე.

ა.-უ. ომისათვის მოუმზადებელი აღმოჩნდა. იგი იბრძოდა აღმ. ფრონტზე რუსეთის და იზონცოს ფრონტზე (1915 მაისიდან) იტალიის წინააღმდეგ. დროებით სამხ. წარმატებებს (1915 დამლევს — 1916 დამდეგს) მოჰყვა წარუმატებლობა, შინაგან სიძნელეთა ზრდა და მშრომელთა და ეროვნ. მოძრაობათა აღმავლობა. უდიდესი გავლენა მოახდინა ა.-უ-ში შექმნილ პოლიტ. კრიზისზე ოქტომბრის დიდმა სოციალისტურმა რევოლუციამ (1917). ბრესტ-ლიტოვსკში რუსეთთან მოლაპარაკებისას (იხ. *ბრესტის ზავი 1918*) ა.-უ-ისა და გერმ. აგრესიული ზრახვებისა და საზავო მოლაპარაკების შეწყვეტის საპროტესტოდ 1918 იანვ. ა.-უ-ში დაიწყო მუშების, ჯარისკაცებისა და მეზღვაურთა დიდი გაფიცვა. 1918 გაზაფხულისა და ზაფხულის შეტევა ფრონტზე მარცხით დასრულდა. მძიმე მდგომარეობაში მყოფი ა-ის მთავრობა ამაოდ ცდილობდა ა.-უ-ის მთლიანობის შენარჩუნებას. 1918 თებ. მეზღვაურები აჯანყდნენ მონარქიის წინააღმდეგ. 1918 ოქტ.-ნოემბ. ა-ში ბურჟ.-დემოკრ. რევოლუციამ გაიმარჯვა. 1918 წ. 28—29 ოქტ. ჩეხოსლოვაკია, იუგოსლავია და პოლონეთი დამოუკიდებელ სახელმწიფოებად გამოცხადდა. 2 ნოემბ. კი უნგრეთის მთავრობამ გამოაცხადა უნგრეთის სახელმწიფოს დამოუკიდებლობა. ა.-უ-ის იმპერია დაიშალა.

ა. 1918—38. 1918 რევოლუციამ ქვეყნის საშინაო და საგარეო პოლიტიკურ ცხოვრებაში მნიშვნელოვანი ცვლილებები გამოიწვია. მუშათა კლასის ზეგავლენით 1918 წ. 12 ნოემბ. ა. რესპუბლიკად გამოცხადდა. დაემხო რეაქციულ-მონარქისტული რეჟიმი. ა-ის პროლეტარიატმა მოიპოვა 8-საათიანი სამუშაო დღე, სოციალური დაზღვევის უფლება, უმუშევართა დახმარება, ორკვირიანი ანაზღაურებული შვებულება და სხვ.; დამყარდა ქალთა თანასწორუფლებიანობა, გაფართოვდა ადგილ. თვითმმართველობის ორგანოების რწმუნებები. ოქტ. სოციალ. რევ. გავლენით ა-ში აღმოცენდა მუშათა და ჯარისკაცთა დეპუტატების საბჭოები. 1918 ნოემბ. დამდეგს შეიქმნა *ავსტრიის კომუნისტური პარტია* (აკპ), მაგრამ ბურჟ.-მემამულური სახელმწ. აპარატი თითქმის ხელუხლებელი დარჩა. აგრარული გარდაქმნები არ განხორციელებულა. მიწის მნიშვნელოვანი ნაწილი კვლავ მსხვილ მფლობელებს ეკუთვნოდა. საბჭოებში უმრავლესობა ს.-დ. პარტიის წარმომადგენლებმა მოიპოვეს. ა-ის სოციალ-დემოკრატიამ სოც. დემაგოგიისა (მრეწველობის „სოციალიზაციის“ დაპირება) და „მემარცხენე“ ფრაზების საშუალებით გავლენა მოიპოვა მუშათა წრეებში. ეს გამოვლინდა 1919 თებ. დამფუძნებელი ეროვნ. კრებისა (1919 წ. 15 მარტს ეროვნ. კრებამ აირჩია კოალიციური მთავრობა, სახელმწ. კანცლერი გახდა ს.-დ. ლიდერი კ. *რენერი*, ეროვნ. კრების პრეზიდენტად აირჩიეს ს.-დ. კ. ზაიტცი) და 1919 მაისში ვენის მუნიციპალიტეტის არჩევნების დროს (ს.-დ. პარტიამ 165-იდან 100 ადგილი მოიპოვა). ა-ის ს.-დ. პარტიის ლიდერები ხელმძღვანელობდნენ პროფკავშირებსაც. ა-ის ს.-დ. პარტია ხელს უშლიდა ბურჟ.-დემოკრ. რევოლუციის პროლეტარულ რევოლუციაში გადაზრდას. ა-ის ბურჟუაზიამ სწორედ მათი ხელშეწყობით შეძლო კაპიტალისტური წყობილების შენარჩუნება. ბურჟუაზიას დიდი სამსახური გაუწია კათოლ. ეკლესიამაც.

ანტანტის სახელმწიფოებმა ა-ს თავს მოახვიეს *სენ-ჟერმენის საზავო ხელშეკრულება (1919)*. 1920წ. 1 ოქტ. გამოქვეყნდა ა-ის ბურჟ. რესპ. კონსტიტუცია, რ-იც ითვალისწინებდა ქვეყნის ფედერაციულ მოწყობას.

ა. 1918 რევოლუციამდე ავსტრ.-უნგრ. იმპერიის ერთ-ერთი ყველაზე განვითარებული სამრეწველო რაიონი იყო. იმპერიის სხვა ნაწილებთან უწინდელი სამეურნეო კავშირის გაწყვეტამ და საშინაო ბაზრის შევიწროებამ შეაფერხა მისი ეკონ. განვითარება.

1922 ა-ის მთავრობამ ინგლისთან, საფრანგეთთან, იტალიასა და ჩეხოსლოვაკიასთან ხელი მოაწერა ჟენევის ოქმებს. ეს ოქმები ითვალისწინებდნენ რეპარაციის გადახდის ვადის გაგრძელებას და ა-თვის კრედიტის მიცემას 650 მლნ. ოქროს კრონის ოდენობით. ამასთან, ა-ზე დაწესდა ერთა ლიგის მიერ დანიშნული გენ. კომისიის კონტროლი (1922—26). ამ ღონისძიებებმა ხელი შეუწყო ა-ის ეკონომიკაში უცხოეთის კაპიტალის ჭარბად შეღწევას. ა-ის ბურჟ. ერთ ნაწილს სურდა მჭიდრო კავშირი დაემყარებინა გერმ. ძლიერ ბურჟუაზიასთან, უზრუნველეყო მისი მხარდაჭერა მუშათა კლასის წინააღმდეგ ბრძოლაში. ა-ის სახელმწიფოს ლიკვიდაციისა და *ანშლუსის* (ა-ის გერმანიის შემადგენლობაში ჩართვა) მომხრე იყო აგრეთვე ა-ის ს.-დ. პარტიის ბევრი ხელმძღვანელი. გერმანიასთან შეერთების მომხრე ბურჟ. და ს.-დ. ლიდერები მიუთითებდნენ ა-ის ეკონ. სიძნელეებზე, ავითარებდნენ ა-ის არსებობის უუნარობის თეორიას. სინამდვილეში ა-ს დამოუკიდებელი ეკონ. განვითარებისათვის ყველა აუცილებელი პირობა ჰქონდა.


ძველი საცხოვრებელი სახლი, ქ. რატენბერგი (ინსბრუკის მახლობლად).

ა-ის რესპ. არსებობის I ათწლეული მწვავე კლასობრივი ბრძოლებით აღინიშნა, მაგრამ ა-ის ბურჟუაზიამ ტრად. მოკავშირეების — ს.-დ. ლიდერებისა და კათოლ. ეკლესიის დახმარებით შეძლო მუშათა კლასის შეტევის მოგერიება.

1929—33 მსოფლიო ეკონ. კრიზისმა შეარყია ა-ის ეკონომიკა. ქვეყანა მოიცვა უმუშევრობამ, დაიწყო ა-ის ფაშისტურ იტალიასთან და გერმანიასთან დაახლოება. 1929 კონსტიტუციაში შეიტანეს ცვლილებები. მთავრობა აშკარად გადავიდა მმართველობის ფაშისტურ მეთოდებზე. მშრომელთა წინააღმდეგ საბრძოლველად იყენებდნენ ფაშისტურ და ნახევრად ფაშისტურ ორგანიზაციებს (უმთავრესად ჰაიმვერის შეიარაღებული რაზმები). 1933 მარტში დაითხოვეს პარლამენტი; გაუქმდა პრესისა და კრებების თავისუფლება. 1933 აპრ. დაშალეს ს.-დ. შეიარაღებული ორგანიზაცია *შუცბუნდი*, მაისში კი აიკრძალა კომპარტიის საქმიანობა. ა-ში გამოცხადდა ფაშისტური „ავტორიტარული მმართველობის სისტემა“.

1934 თებერ. ვენის, ლინცისა და სხვ. ქალაქების მუშებმა შეიარაღებული წინააღმდეგობა გაუწიეს ფაშისტურ რაზმებს, რ-ებმაც დაიწყეს ს.-დ. და პროფკავშირული ორგანიზაციების დარბევა. კომუნისტები და ყოფილი შუცბუნდელები სამი დღე გმირულად ებრძოდნენ ფაშისტურ ბანდებს, პოლიციას, ჯარს. ს.-დ. პარტ. ლიდერებმა ჩაშალეს საყოველთაო გაფიცვა. აჯანყებულები დამარცხდნენ. 1934 მოვლენებმა გამოააშკარავა ს.-დ. ოპორტუნისტ ხელმძღვანელთა გამცემლური როლი. ათასობით მოწინავე მუშამ დატოვა ს.-დ. პარტია და კომპარტიის რიგებში შევიდა.

ქვეყნის პოლიტიკურ ცხოვრებაზე დიდი ზემოქმედება მოახდინა გერმანია-იტალიას შორის ბრძოლამ ა-ში გავლენის მოსაპოვებლად. იტალიის ორიენტაციის მომხრეებს მეთაურობდა ა-ის კანცლერი ე. *დოლფუსი*. ა-ის ბურჟუაზიის მეორე ნაწილი, რ-იც მჭიდროდ იყო დაკავშირებული გერმ. მონოპოლიებთან, მოითხოვდა ა-ის გერმანიასთან დაუყოვნებლივ შეერთებას. ისინი მხარს უჭერდნენ ა-ის ნაციონალ-სოციალისტებს — ჰიტლერის აგენტურას.

პროგერმ. და პროიტალ. დაჯგუფებების გაათრებული ბრძოლების შედეგად (1931 ჰაიმვერელების პუტჩი, 1934 ნაცისტების პუტჩი და დოლფუსის მკვლელობა) მმართველ წრეებში უფრო მეტად გაძლიერდნენ ფაშისტურ გერმანიასთან ა-ის შეერთების მომხრენი. სახელმწ. აპარატში მომრავლდნენ ჰიტლერელი აგენტები. 1936 ივლ. კ. *შუშნიგის* მთავრობამ გერმანიასთან ხელშეკრულება დადო; ა. ფაქტობრივად ფაშისტური გერმ. პოლიტიკას დაექვემდებარა. 1938 წ. 12 თებ. ჰიტლერმა ა-ის კანცლერს კ. შუშნიგს ავსტრიელი ჰიტლერელებისათვის მოქმედების სრული თავისუფლების მინიჭებისა და მათი წარმომადგენლების მთავრობის შემადგენლობაში შეყვანის ულტიმატუმი გადასცა. ა-ის კანცლერმა მიიღო ეს მოთხოვნები. ამ კრიტიკულ მომენტში ა-ის კომუნისტები მშრომელებს მოქმედებისაკენ მოუწოდებდნენ და ფაშიზმთან საბრძოლველად აერთიანებდნენ პროგრესულ ძალებს. მშრომელთა ზეგავლენით შუშნიგმა ა-ის შემდგომი ბედის გადასაწყვეტად 13 მარტს პლებისციტი დანიშნა. ჰიტლერმა მოითხოვა პლებისციტის გაუქმება და შუშნიგის გადადგომა. შუშნიგმა მიიღო ეს ულტიმატუმი. მიუხედავად ამისა, ჰიტლერელთა ჯარები 1938 წ. 11 მარტს ღამით ა-ში შეიჭრნენ; 13 მარტს გამოცხადდა ა-ის გერმანიასთან შეერთება. ფაშისტურ აგრესიას ხელი შეუწყო ინგლ., საფრ. და აშშ-ის მმართველი წრეების წამქეზებლურმა პოლიტიკამ და ა-ის ხელისუფალთა ანტიეროვნ. პოზიციამ. ერთადერთი დიდი სახელმწიფო, რ-მაც პროტესტი განაცხადა ა-ის დაპყრობის გამო, საბჭოთა კავშირი იყო.




სტ. ავტომობილი. მსუბუქი ავტომობილი „ვოლგა“ „გაზ“-24: **1.** ძარა; **2.** ძრავა; **3.** წინა ხიდის საკიდარი; **4.** საჭის მექანიზმი; **5.** უკანა ხიდი; **6.** აკუმულატორი; **7.** ბენზინის ავზი; **8.** რადიატორი; **9.** თვლები; **10.** ვენტილატორი; **11.** მუხრუჭების ჰიდრავლიკური მაძლიერებელი.




*სტ. აკვარიუმის თევზები.* **1** — მარგალიტისებრი გურამი; **2** — ალმიანი მახვილკუდა; **3** — მოლინეზია ლირა; **4** — ბრძოლია თევზი; **5** — სკალარია; **6** — გუპია; **7** — დისკოსებრი ქორჭილა; **8**—სუმატრული ბარბუსი; **9** — წინწკლებიანი ლოქო; **10** —ნოტობრანქიუსი; **11** — წითელი ნეონი; **12** — ციხლაზომა მიკა. ა კ ვ ა რ ი უ მ ი ს  მ ც ე ნ ა რ ე ე ბ ი: **13** — მირიოფილიუმი; **14** — ელოდეა; **15** — ექინოდორუსი; **16** — კრიპტოკორინა; **17** — ლუდვიგია.

**ა. ფაშისტური გერმანიის ძალაუფლების დროს (1938—45).** ფაშისტების ბატონობის 7 წელი ყველაზე შავბნელი ხანა იყო ა-ის ისტორიაში. იგი ფაშისტური გერმ. პროვინციად გადაიქცა. მრავალი ათასი ავსტრიელი შეიწირა სისხლიანმა ტერორმა. ჰიტლერელებმა ხელი მიჰყვეს ავსტრიელების ძალდატანებით ასიმილაციას. ქვეყნის მთელი ეკონომიკა გერმ. სამხედრო მოთხოვნილებებს დაექვემდებარა. ა. II მსოფლიო ომში (1939—45) მონაწილეობდა როგორც გერმ. შემადგენელი ნაწილი. ა-ში წინააღმდეგობის მოძრაობა ფართოდ არ გაშლილა, მაგრამ ქვეყნის მოწინავე ადამიანები თავგამოდებით იბრძოდნენ ჰიტლერული ანექსიის წინააღმდეგ. ამ ბრძოლას კომუნისტები ხელმძღვანელობდნენ.

1943 ოქტ. სსრკ-ის, აშშ-ის და დიდი ბრიტ. საგარეო საქმეთა მინისტრებმა მოსკოვში ხელი მოაწერეს დეკლარაციას ა-ის შესახებ. სამმა სახელმწიფომ გამოთქვა სურვილი „ეხილათ აღდგენილი, თავისუფალი და დამოუკიდებელი ავსტრია". 1945 მარტში საბჭოთა ჯარებმა გადალახეს ა-ის საზღვარი, 13 აპრ. მძიმე ბრძოლების შემდეგ გაათავისუფლეს ვენა. საბჭოთა კავშირმა გადამწყვეტი როლი ითამაშა ჰიტლერული ჩაგვრისაგან ა-ის განთავისუფლების საქმეში.

**ა. ფაშისტური გერმანიის უღლისაგან განთავისუფლებისა და დამოუკიდებლობის აღდგენის შემდეგ.** ფაშისტთა უღლისაგან განთავისუფლებამ შესაძლებელი გახადა ა-ის სახელმწიფოებრიობის აღდგენა. ა. 4 საოკუპაციო ზონად დაიყო: სსრკ-ის, აშშ-ის, დიდი ბრიტ. და საფრ. ზონებად. დამყარდა საოკუპაციო რეჟიმი.

პოლიტ. პარტიებს (ა-ის სახალხო პარტია, ა-ის სოციალისტური პარტია, ა-ის კომპარტია — აკპ) მიენიჭათ მოქმედების თავისუფლება; 1945 აპრ. ვენაში შეიქმნა ა-ის დროებითი მთავრობა, რ-ის კომპეტენცია თანდათანობით გავრცელდა ა-ის მთელ ტერიტორიაზე. უმაღლესი ხელისუფლება სამოკავშირეო საბჭოს (სსრკ-ის, აშშ-ის, დიდი ბრიტ., საფრ. 4 უმაღლესი კომისრის შემადგენლობით) ხელთ იყო. საბჭ. სარდლობა ა-ის მოსახლეობას დიდ მატერ. დახმარებას უწევდა, ხელს უწყობდა სამრეწვ. საწარმოთა და ტრანსპ. აღდგენას. 1945 ოქტ. განახლდა დიპლ. ურთიერთობა ა-სა და სსრკ-ს შორის (პირველად დამყარდა 1924 წ. 25 — 29 თებ., შეწყდა 1938 მარტში გერმ. მიერ ა-ის დაპყრობასთან დაკავშირებით).

აშშ და დას. სხვა სახელმწიფოები ცდილობდნენ ა-ის ეკონომიკა უცხოეთის მონოპოლიებისათვის დაექვემდებარებინათ, ქვეყნის ტერიტ. აგრესიულ ნატოს ბლოკის სამხ.-სტრატეგიულ ბაზად გადაექციათ. აშშ-ის ზეგავლენით 1948 ა-ის მთავრობამ ხელი მოაწერა *მარშალის გეგმას*. აშშ და დას. სხვა ქვეყნები ყოველნაირად აჭიანურებდნენ ა-თან სახელმწიფო ხელშეკრულების დადებას. აკპ-მ (თავ-რე ი. კოპლენიგი, 1965-მდე) გაშალა ბრძოლა ა-ის ეროვნ. დამოუკიდებლობისათვის, „მარშალიზაციის" პოლიტიკის წინააღმდეგ. აკპ-ს ინიციატივით, მშრომელთა ცხოვრების დონის დაქვეითების წინააღმდეგ პროტესტის ნიშნად 1950 ოქტ. მოეწყო უდიდესი გაფიცვა (400 ათ. მონაწილე).

1946—48 ა-ში განხორციელდა ნაციონალიზაცია, რ-მაც მოიცვა მძიმე მრეწველობის მნიშვნელოვანი ნაწილი (თუჯისა და ფოლადის წარმოება, ელექტროენერგიის, ქვანახშირისა და ნავთობის მოპოვება) და სამი მსხვილი ბანკი. მაგრამ ქვეყნის ეკონ. წამყვანი პოზიციები კვლავ კაპიტალ. მონოპოლიებს ეპყრათ. დიდ როლს თამაშობდა უცხოეთის კაპიტალიც. სსრკ თანამიმდევრულად იბრძოდა ა-ის დამოუკიდებელ დემოკრ. სახელმწიფოდ გარდაქმნისათვის, დემოკრატიზაციის პროგრამის განხორციელებისათვის, ქვეყნის დემილიტარიზაციისა და დენაციფიკაციისათვის.

1953—54 საბჭ. მთავრობამ განახორციელა ღონისძიებები ა-ის საოკუპაციო რეჟიმის შესუსტების მიზნით. 1955 აპრ. საბჭ. მთავრობის ინიციატივით მოსკოვში მოეწყო სსრკ-ა-ის მოლაპარაკება. 1955 წ. 15 მაისს ვენაში სსრკ-ის, აშშ-ის, ინგლ. და საფრ. წარმომადგენლებმა ხელი მოაწერეს დამოუკიდებელი და დემოკრატიული ავსტრიის აღდგენის სახელმწიფო ხელშეკრულებას, რ-მაც მნიშვნელოვანი წვლილი შეიტანა საერთაშორისო დაძაბულობის შენელებასა და ევროპაში მშვიდობის განმტკიცებაში; შეიქმნა დამოუკიდებელი ა-ის განვითარების, მისი ეკონ. და კულტ. აღმავლობის აუცილებელი წანამძღვრები.

სახელმწ. ხელშეკრულების შესაბამისად შეწყდა საოკუპაციო რეჟიმი და 1955 წ. 25 ოქტ. დასრულდა ა-იდან საოკუპაციო ჯარების გაყვანა. 1955 წ. 26 ოქტ. პარლამენტმა მიიღო ა-ის სამუდამო ნეიტრალიტეტის საკონსტიტუციო კანონი, რ-იც ცნო მსოფლიოს სახელმწიფოთა უმრავლესობამ.

1945 — 66 ხელისუფლებას სათავეში ედგა კოალიციური (ა-ის სახალხო პარტიის და ა-ის სოციალისტური პარტიის წარმომადგენელთაგან შედგენილი) მთავრობა. 1958 მაისში ა-ის სოციალისტურმა პარტიამ, რ-იც „სოციალური პარტნიორობის" პოლიტიკას ატარებდა, მიიღო ახალი რეფორმისტული პროგრამა. 1966 წ. 6 მარტს, პარლამენტის არჩევნების დროს, ა-ის სახ. პარტიამ მიიღო ადგილების აბსოლუტური უმრავლესობა ეროვნ. საბჭოში (165-იდან 85) და შექმნა ერთპარტ. მთავრობა. ა-ის სოციალ. პარტია ოპოზიციაში გადავიდა. 1970-იდან ხელისუფლებას სათავეში უდგას ერთპარტიული (ასპ) მთავრობა ბ. კრაისკის მეთაურობით.

ა-ის საგარეო პოლიტიკას საფუძვლად უდევს სახელმწ. ხელშეკრულებით ნაკისრი ვალდებულებები და მუდმივი ნეიტრალიტეტის სტატუსი. მიუხედავად ამისა, თვით ა-ში და მის ფარგლებს გარეთაც მოქმედებენ ძალები, რ-ებიც ცდილობენ ააცდინონ ა. ნეიტრალიტეტის გზას. ა-ის თავისუფლების პარტია ორიენტაციას იღებს გფრ-ის მონოპოლისტებზე. ა-ში მოქმედებს (1966-იდან) ნეონაცისტური ნაციონალ-დემოკრატიული პარტია. ა-ის ეკონომიკაში ძლიერდება დას. გერმანიის კაპიტალის შემოჭრა. ა-ის საგარეო ვაჭრობაში გფრ-ს პირველი ადგილი უკავია. 1962-იდან არაერთგზის გამართულა მოლაპარაკება ა-ის „საერთო ბაზარში" შესაძლებელი მონაწილეობის შესახებ.

ა-ის კომპარტია იბრძვის მშვიდობისათვის, მტკიცე ნეიტრალიტეტის დაცვის, მუშათა კლასის ერთიანობისა და მშრომელთა ცხოვრების დონის ამაღლებისათვის, ააშკარავებს იმპერიალისტური წრეების აგრესიულ ზრახვებს ა-ის დამოუკიდებლობის წინააღმდეგ. აკპ-მ 1958 თებ. კონფერენციაზე მიიღო საპროგრამო დოკუმენტი „ავსტრიის გზა სოციალიზმისაკენ" (დაამტკიცა აკპ XVIII ყრილობამ 1961 აპრ.). დოკუმენტში მარქსისტულ-ლენინური პრინციპების საფუძველზე გაანალიზებულია ა-ის სოციალიზმზე გადასვლის თავისებურებანი და შესაძლებლობები.

ა-ის კომპარტიის XIX (1965 მაისი), XX (1969 იანვ.) და XXI (1970 მაისი) ყრილობებმა ხაზგასმით აღნიშნეს ა-ში ღრმა დემოკრ. გარდაქმნების აუცილებლობა.

საბჭოთა კავშირსა და ა-ს შორის დამყარებულია კეთილმეზობლური ურთიერთობა. ვითარდება ა-ის ეკონ., სავაჭრო, კულტ. და სამეცნ.-ტექ. კავშირი სსრკ-სა და სხვა სოციალ. ქვეყნებთან.

*ლიტ.*: ლენინი ვ. ი., «კულტურულ-ნაციონალური» ავტონომიის შესახებ, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 19; Энгельс Ф., Начало конца Австрии, Маркс К. и Энгельс Ф., Соч., 2 изд., т. 4; მისივე, Революция и контрреволюция в Германии, იქვე, т. 8, с. 30—40, 64—69; Бах М., Австрия в первой половине XIX века, пер. с нем., в. 1, [СПб., 1906]; Ефремов А., Советско-австрийские отношения после второй мировой войны, М., 1958; Копленuг И., Избранные произведения (1924—1962), пер. с нем., М., 1963; Лозинский С. Г., Царствование Франца-Иосифа, П., 1916; Митрофанов П., История Австрии, ч. 1, СПб., 1910; Пристер Е., Краткая история Австрии, пер. с нем., М., 1952; Сказкин С. Д., Конец австро-русско-германского союза, М., 1928; Трайнин И. П., Национальные противоречия в Австро-Венгрии и её распад, М.—Л., 1947; Турок В. М., Очерки истории Австрии. 1918—1929, М., 1955; მისივე, იგივე. 1929—1938, М., 1962; Фюрнберг Ф., Влияние Великой Октябрьской социалистической революции на Австрию, [пер. с нем.], М., 1957; Fürnberg F., 50 Jahre. Die sozialistische Oktoberrevolution und Österreich, W., 1967; Hantsch H., Die Geschichte Österreichs, Bd. 1—2, Graz — W. — Köln, 1951—53; Steiner H., Die Kommunistische Partei Österreichs von 1918—1933, W., 1968.


ქალის ფიგურა («ვენერა»). ვილენდორფი (ქვემო ავსტრია). კირქვა. ორინიაკის ხანა. საბუნებისმეტყველო ისტორიული მუზეუმი. ვენა.

**VI. პოლიტიკური პარტიები, პროფკავშირები და სხვა საზოგადოებრივი ორგანიზაციები**

**პოლიტიკური პარტიები.** ავსტრიის სახალხო პარტია (ასპ) (Österreichische Volkspartei — ÖVP), ბურჟ.-მემამულური პარტია, შეიქმნა 1945 წ. 17 აპრ. ქრისტიანულ-სოციალური პარტიის ბაზაზე. აერთიანებს 700 ათ-მდე წევრს (1973). ავსტრიის სოციალისტური პარტია (ასპ) (Sozialistische Partei Österreichs — SPÖ), შეიქმნა 1945. 1970-იდან მმართველი პ.რტიაა. აერთიანებს 700 ათ-მდე წევრს. შედის სოციალისტურ ინტერნაციონალში. ავსტრიის თავისუფლების პარტია (ათპ) (Freiheitliche Partei Österreichs — FPÖ), შეიქმნა 1955, აერთიანებს 28 ათ-მდე წევრს. ავსტრიის კომუნისტური პარტია (აკპ) (Kommunistische Partei Österreichs — KPÖ), დაარსდა 1918, აერთიანებს 20 ათ-მდე წევრს. ნაციონალ-დემოკრატიული პარტია (ნდპ) (Nationaldemokratische Partei Österreichs — NDPÖ), ნეონაცისტური პარტია. დაარსდა 1967 თებ.

**პროფკავშირები და სხვა საზოგადოებრივი ორგანიზაციები.** ავსტრიის პროფკავშირთა გაერთიანება (აპგ) (Österreichischer Gewerkschaftsbund), შეიქმნა 1945, აერთიანებს 16 დარგობრივ პროფკავშირსა და 1,5 მლნ-ზე მეტ წევრს. აპგ შედის თავისუფალი პროფკავშირების საერთაშ. კონფედერაციაში. თავ-რე — ანტონ ბენუა. ავსტრიის მრეწველთა გაერთიანება, შეიქმნა 1945. დემოკრატ


არქიტექტორი ტ. ე. პანზენი. პარლამენტის შენობა. 1873—83. ვენა.



ინსბრუკი. საბაგირო გზა.

ქალთა კავშირი, დაარსდა 1948. ავსტრიის კათოლიკური ახალგაზრდობა, ახალგაზრდული ორგანიზაცია, იმყოფება ა-ის სახ. პარტიის გავლენის ქვეშ. ავსტრიის ახალგაზრდული ორგანიზაციების ეროვნული საბჭო, „ბუნდესიუგენდრინგი", შეიქმნა 1953. აერთიანებს ა-ის სახალხო და სოციალისტური პარტიების გავლენაში მყოფ ახალგაზრდულ ორგანიზაციებს.

## VII. ეკონომიკურ-გეოგრაფიული ნარკვევი

**ზოგადი დახასიათება.** ა. ინდუსტრ.-აგრ. ქვეყანაა, სადაც კაპიტალიზმმა განვითარების მაღალ დონეს მიაღწია. 1966 მრეწვ. და ხელოსნობა იძლეოდა ერთობლივი საზ. პროდუქტის 40,8%-ს, სოფ. მეურნ. და ტყის რეწვა — 7,4%-ს, ვაჭრობა — 13,8%-ს, ტრანსპორტი — 6%-ს, მშენებლობა და მომსახურება — 32%-ს (ეკონ. შემოსავლიანი დარგია უცხოელი ტურისტების მომსახურება — 10 მლნ. კაცი ყოველწლიურად). ა-ის ხვ. წ. კაპიტალ. სამყაროს მთლიან სამრეწვ. პროდუქციაში 0,7%-ს შეადგენს. 1937-თან შედარებით 1967 სამრეწვ. წარმოების მოცულობა 4-ჯერ გადიდდა, უმთავრესად მძიმე ინდუსტრიის დარგების ხარჯზე (თუჯის, ფოლადისა და ნაგლინის წარმოება გაიზარდა 5—6-ჯერ, ალუმინის — 18-ჯერ, ელექტროენერგიის — 9-ჯერ). ნაციონალიზებული სექტორი მოიცავს მძიმე მრეწვ. საწარმოთა დიდ ნაწილს, რ-ებიც ქვეყნის სამრეწვ. პროდუქციის 25%-ს იძლევიან (1972). ეკონომიკაში გაბატონდა მონოპ. გაერთიანებები („ალპინემონტანი", „ფესტი", „შელერ-ბლეკმანი", „ალუმინიუმ რანსჰოფენი" და სხვ.), სადაც დაბანდებულია როგორც კერძო, ისე სახელმწ. კაპიტალი. საფინანსო სისტემას კონტროლს უწევს სამი ბანკი: „კრედიტანშტალტ ბანკფერაინი", „ლენდერბანკი" და „კრედიტ-ინსტიტუტი".

მრეწველობაში ჩაბმულია 890 ათ. კაცი (1966), მ. შ. მანქანათმშ. და ლითონდამუშავებაში — 35%, საფეიქრო და სამკერვალო მრეწველობაში — 17%, ხის დასამუშ. და ქაღალდის მრეწველობაში — 9%, ქიმ. მრეწველობაში 8,2%, მეტალურგიაში — 6%, სამთო მრეწვ. და ელექტროენერგეტიკაში — 6,3%, კვების მრეწველობაში — 6,6%. სამთომოპოვებითი მრეწველობა ემყარება ადგილ. რესურსებს. წარმოებს რკინის, ტყვია-თუთიისა და სპილენძის მადნის, მაგნეზიტის (I ადგილი მსოფლიოში), გრაფიტის, ქვამარილის, ნავთობისა და აირის მოპოვება. სამთომოპოვებითი მრეწვ. პროდუქციის შესახებ იხ. ცხრ. 2.

ცხრ. 2.— სამთომოპოვებითი მრეწველობის პროდუქცია

| | 1964 | 1973 |
|---|---|---|
| მურა ნახშირი (მლნ. *ტ*) | 5,76 | 3,7 |
| ნავთობი (მლნ. *ტ*) | 2,66 | 2,6 |
| რკინის მადანი (მლნ. *ტ*) | 3,56 | 4,2 |
| სპილენძის მადანი (ათ. *ტ*) | 114,5 | 143,6[1] |
| ტყვია-თუთიის მადანი (ათ. *ტ*) | 197,4 | 190,3[1] |
| მაგნეზიტი (დაუმუშავებელი) (მლნ. *ტ*) | 1,65 | 1,4 |
| გრაფიტი (ათ. *ტ*) | 101,9 | 19,0 |
| სუფრის მარილი (ათ. *ტ*) | 168,2 | 185,3[1] |

[1] 1967 მონაცემები.

ცხრ. 3.—სას.-სამ. კულტურების ნათესი ფართობი და მოსავალი

| | ფართობი (ათ. *ჰა*) | | მოსავალი (ათ. *ტ*) | |
|---|---|---|---|---|
| | 1948—52[1] | 1970—71[1] | 1948—52[1] | 1970—71[1] |
| ხორბალი | 204 | 275 | 348 | 892 |
| ქერი | 127 | 292 | 210 | 964 |
| ჭვავი | 230 | 140 | 343 | 406 |
| შვრია | 203 | 100 | 274 | 278 |
| კარტოფილი | 175 | 112 | 2270 | 2710 |
| შაქრის ჭარხალი | 31 | 46 | 726 | 1976 |

[1] საშ. წლიური.

**ქვეყნის სათბობ-ენერგეტ. ბალანსში** ნავთობისა და აირის ხვ.წ. უდრის 47,6%-ს, ნახშირისა — 30%-ს (ნახშირის 60% შემოაქვთ სხვა ქვეყნებიდან), ჰიდროენერგიისა — 22,6%-ს. ელექტროენერგიის 72%-ს ჰიდროელსადგურები იძლევა, მ. შ. ყველაზე მძლავრია მდ-ების ინის, ზალცახისა და დუნაის ჰესები (ელექტროენერგიის მნიშვნელოვანი ნაწილი გადაეცემა გფრ-ს და იტალიას).

ა-ის მთლიანი სამრეწვ. პროდუქციის 1/4-ს იძლევა მანქანათმშ. და ლითონდამუშავება. წამყვანი დარგებია ელექტროტექნიკა, სატრანსპ., ენერგეტ., საფეიქრო მანქანათმშ., სამთო, მეტალ., ხის დასამუშ. და კვების მრეწვ. მოწყობილობათა წარმოება. 1973 გამოშვებულია 6,3 ათ. ავტომანქანა. მანქანათმშ. მთავარი რაიონებია ვენა და ვენის აუზი, ლინც—შტაირ—ველსი და გრაცი. II მსოფლიო ომის წლებში და ომის შემდგომ პერიოდში ინტენსიურად განვითარდა შავი მეტალურგია. ადნობენ თუჯს (3 მლნ. *ტ*, 1973), ფოლადს (4,2 მლნ. *ტ*, 1973). შავი მეტალ. მთავარი ცენტრებია აიზენერცი, დონავიცი (შტირია), ლინცი (ზემო ავსტრია), ალუმინის წარმოებისა (200 ათ. *ტ*, 1973) — რანსჰოფენი, ადნობენ სპილენძს (22,8 ათ. *ტ*, 1973), თუთიასა და ტყვიას. ქიმ. მრეწველობაში მნიშვნელოვანია მინერ. (უმეტესად აზოტოვანი) სასუქის (1,5 მლნ. *ტ*, 1973), გოგირდმჟავას, პლასტმასის, ხელოვნური ბოჭკოს, პარფიუმერიის ნაწარმისა და სოდის წარმოება. ქიმ. მრეწვ. მთავარი ცენტრებია ლინცი და ლენცინგი. ვენის რ-ნში ვითარდება ნავთობქიმ. მრეწველობა. ინტენს. ტყის მეურნ. საფუძველზე შეიქმნა ქაღალდის, ცელულოზის, მუყაოსა და ავეჯის წარმოება. საფეიქრო მრეწველობაში წამყვანია ბამბისა (78,4 მლნ. *მ*, 1973) და შალის ქსოვილების წარმოება. განვითარებულია სამკერვალო, ტრიკოტაჟისა და ტყავ-ფეხსაცმლის მრეწველობა. მსუბუქი მრეწვ. მთავარი ცენტრებია ვენა (გარეუბნებით) და ფორარლბერგი.

**სოფლის მეურნეობა.** სას.-სამ. ფართობი შეადგენს ქვეყნის ტერიტ. 47%-ს, დაახლ. 40% უკავია ტყეს, 13% — არაპროდუქტიულ მიწებს. მთელი სას.-სამ. მიწის (3,9 მლნ. *ჰა*) 40% უკავია სახნავ მიწებს, 38%—სათიბ-საძოვრებს, 22%—ალპურ მდელოებს (1966). ჭარბობს წვრილი მეურნეობები. მიწის ფონდის ნახევარზე მეტი ეკუთვნის მსხვილ მიწათმფლობელებს. სას.-სამ. სავარგულების მნიშვნელოვანი ნაწილი საეკლესიო საკუთრებაა. სასაქონლო პროდუქციის წარმოება კონცენტრირებულია მსხვილ კაპიტალ. ფერმებში. მთავარი დარგია მეცხოველეობა (სას.-სამ. პროდუქციის ღირებულების 60%-ზე მეტი), სულადობა (ათ. სული, 1973): მსხვ. რქ. საქონელი — 2624 (მ. შ. 1100 მერძეული ძროხა), 3290 ღორი, 136 ცხვარი, 39 ცხენი.

მემცენარეობა მრავალდარგოვანია. I ადგილი უკავია მარცვლეულ კულტურებს (3,3 მლნ. *ტ*, 1973), II — საკვებ კულტურებს. მნიშვნელოვანი სასურსათო კულტურაა კარტოფილი; ტექ. კულტურებიდან მოჰყავთ შაქრის ჭარხალი. მემცენარეობის საერთო პროდუქციის 1/3-ს იძლევა მევენახეობა, მეხილეობა და მებოსტნეობა. სას.-სამ. კულტურების ნათესი ფართობის და მოსავლის შესახებ იხ. ცხრ. 3.

სას.-სამ. პროდუქციის 80%-ს იძლევა ზემო და ქვემო ავსტრია, ბურგენლანდი და შტირია.

**ტრანსპორტი.** ძირითადია სარკინიგზო ტრანსპორტი. რკინიგზის ხაზის საერთო სიგრძე 7,2 ათ. *კმ* (1967), მ. შ. 36% ელექტრიფიცირებულია. რკინიგზის ხაზების სიხშირე 8,4 *კმ* 100 *კმ*$^{2}$-ზე. ტრანსალპურ სარკინიგზო მაგისტრალებზე გაყვანილია გვირაბები (არლბერგის—10,3 *კმ*, ტაუერნის — 8,8 *კმ*). მთავარი სარკინიგზო კვანძებია ვენა, ლინცი, გრაცი და ფილახი. საავტ. გზების სიგრძე 31 ათ. *კმ*. 1973 ავტოპარკში იყო 1420 ათ. ავტომანქანა, მ. შ. 1202 ათ.—მსუბუქი. სანაოსნო მდინარეთა ტვირთზიდვა 7,9 მლნ. *ტ* (1973). სანაოსნოა აგრეთვე ტბა ბოდენზეე. შიგასანაოსნო გზების სიგრძე 1733 *კმ*. მთავარი ნავსადგურებია ლინცი და ვენა. ვენაშია საერთაშ. აეროპორტი (შვეხატი).

**საგარეო ეკონომიკური კავშირი.** ა-ის საგარეო ვაჭრობაზე მოდის ქვეყნის ეროვნ. პროდუქტის 20%. 1973 ექსპორტმა შეადგინა 102 მლრდ. შილინგი, იმპორტმა— 188 მლრდ. იმპორტის მთავარი საგნებია სამრეწვ. ნაწარმი, ნახევარფაბრიკატები, ნედლეული, სათბობი და სურსათი. ა-ს გააქვს შავი ლითონები, მანქანათმშ. პროდუქცია, ქაღალდი, ხე-ტყე, მაგნეზიტი, ელექტროენერგია, საფეიქრო ნაწარმი.

საგარეო ვაჭრობის 75% ძოდის (1970) ევრ. კაპიტალ. ქვეყნებზე, უმთავრესად გფრ-ზე, 9,4% — ევრ. სოციალ. ქვეყნებზე (სსრკ, ჩსსრ და სხვ.).

*ლიტ.*: Константинов О. А., По Австрии, М., 1959; Сальковский О. В., Австрия, М., 1959; Степанов Л. Л., Австрия, М., 1966; მისიკე, В зеркале голубого Дуная, М., 1964; Юданов Ю., Австрия. Экономика и внешняя торговля, М., 1958; Baltazar Camil, Austria, Buc., 1965; Edwards T., Austria, Chi., 1967; Österreichisches Jahrbuch. 1966, W., 1967; Paál Ferenc, Austria, Bdpst., 1965; Romanek J., Österreich — Landschaft, Wirtschaft, Bevölkerung, 4. Aufl., W.—Graz, 1963; Statistisches Handbuch fur die Republik Österreich, W., 1967.

## VIII. შეიარაღებული ძალები

თანამედროვე ა-ის შეიარაღებული ძალები შეიქმნა 1955 დამოუკიდებელი და დემოკრატიული ა-ის აღდგენის შესახებ სახელმწ. ხელშეკრულების ხელმოწერის შემდეგ. 1968 მის შემადგენლობაში შედიოდა სახმელეთო ჯარები, სამხ.-საჰაერო ძალები და ტერიტორიული ჯარები. უმაღლესი მთავარსარდალია პრეზიდენტი. სახმელეთო ჯარებში და სამხ.-საჰაერო ძალების შემადგენლობაში იყო დაახლ. 55 ათ. კაცი; ტერიტ. ჯარებში — 14 ათ.; სამხ. სამსახურის ვადა 15 თვემდეა. ოფიცერთა კადრებს ამზადებს ვინერნოიშტადტის სამხ. აკადემია.

## IX. სამედიცინო-სანიტარული მდგომარეობა და ჯანმრთელობის დაცვა. სავეტერინარო საქმე.

**სამედიცინო-სანიტარული მდგომარეობა და ჯანმრთელობის დაცვა.** 1968 შობადობა 1000 მცხ-ზე 17,1-ს უდრიდა, საერთო სიკვდილიანობა — 13-ს; ბავშვთა სიკვდილიანობა 1000 ცოცხლად შობილზე

— 26,0 (1967). ა-ში ჭარბობს არაინფექციური დაავადეპანი. 1958—63 ვენაში ყოველ 100 ათ. მცხ-ზე გულ-სისხლძარღვთა სისტემის დაავადებებით 500 კაცზე მეტი გარდაიცვალა, დუნაისპირეთში — 300—400; კიბოთი გამოწვეული სიკვდილიანობა 100 ათ. მცხ-ზე (1961) 245 კაცს უდრიდა. ინფექციურ დაავადებათაგან აღსანიშნავია ეპიდემიური ჰეპატიტი, ტუბერკულოზი, ქუნთრუშა და გონორეა. აღინიშნება ენდემური ჩიყვი, ტკიპისმიერი ენცეფალიტი და ტულარემია.

ჯანდაცვას განაგებს სოც. საქმეთა ფედერალური სამინისტრო. ა-ში 1968 იყო 319 საავადმყოფო 68,7 ათ. საწოლით (9,3 საწოლი 1000 მცხ-ზე), 11,8 ათ. ექიმი (1 ექიმი 622 მცხ-ზე), 3,5 ათ. კბილის ექიმი და ტექნიკოსი, 2 ათ. ფარმაცევტი, 1,4 ათ. ბებიაქალი, 12,6 ათ. მედდა. სამედ. კადრებს ამზადებს ვენის, გრაცისა და ინსბრუკის უნ-ტები.

**სავეტერინარო საქმე.** სას.-სამ. ცხოველებში ინფექციური და ინვაზიური დაავადებანი ნაკლებია. აღინიშნება წითელი ქარი, ტუბერკულოზი, პარატუბერკულოზი და ბრუცელოზი. მასობრივია ფურის სარძევე ჯირკვლების ანთება. 1966 იყო 1483 ვეტექიმი. სპეციალისტებს ამზადებს ვეტ. კოლეჯები.

## X. განათლება

ა-ის სახ. განათლებას ხელმძღვანელობს განათლების ფედერალური სამინისტრო; ყოველ მხარეს (ლანდს) ჰყავს სასკოლო საბჭო, რ-იც განაგებს საშუალო ზოგადსაგანმანათლებლო და პროფსკოლებს. ა-ში 8-წლიანი საყოველთაო სავალდებულო სწავლებაა. სასწ. დაწესებულებების დიდი ნაწილი სახელმწიფოს ხელშია. კერძო სასწავლებელთა უმეტესობა ეკლესიას ეკუთვნის. რელიგიას ყველა ტიპის სკოლაში ასწავლიან. თანამედროვე ა-ში განათლების რთული სისტემაა. პირველი საფეხურია საბავშვო ბაღები 3—6 წლის ბავშვებისათვის (1968 იყო 110 ათ. აღსაზრდელი); შემდეგია ორსაფეხურიანი (4+4) სახალხო სკოლა, რ-ის პირველი საფეხურის დამთავრების შემდეგ მოსწავლეს შეუძლია გადასვლა 4-წლიან ზოგადსაგანმან. მთავარ სკოლაში. საშ. სკოლა ძირითადად წარმოდგენილია სხვადასხვა ტიპის (ჰუმანიტარული, საბუნებისმეტყველო, მათ. და სხვ.) 8-წლიანი (4 + 4) გიმნაზიებით, რ-თა დამთავრება იძლევა ყველა სახის უმაღლეს სასწავლებელში შესვლის უფლებას. 1968/69 სასწ. წ. სავალდებულო სწავლების სკოლებში იყო 918,3 ათ. მოსწ., საშ. სკოლებში — 106,8 ათ.; პროფ. განათლებას იღებენ სხვადასხვა ტიპის სასწავლებელში. ა-ში 2-წლიანი პედ. აკადემიები, 4-წლიანი პედ. სასწავლებლები და პედ. ინ-ტებია; უნ-ტი ოთხია — ვენის (1365), გრაცის (1586), ინსბრუკისა (1669) და ზალცბურგის (1620); არის აგრეთვე უმაღლესი ტექ. სკოლები (ვენა, გრაცი), უმაღლესი სამთო სკოლა (ლეობენი), მსოფლიო ვაჭრობის ინ-ტი (ვენა), სას.-სამ. ინ-ტი (ვენა), ზოოტექ. ინ-ტი (ვენა), სოც.-ეკონ. მეცნიერებათა ინ-ტი (ლინცი), სახვითი და გამოყენებითი ხელოვნებათა აკადემიები, კონსერვატორია და სხვ.; 1968/69 სასწ. წ. უმაღლეს სასწავლებლებში სწავლობდა 52,4 ათ. სტუდენტი.

ა-ის უდიდესი ბ-კებია: ავსტრიის ეროვნ. ბ-კა (ვენა, დაარს. 1526, დაახლ. 1,9 მლნ. ტ.), ვენის უნ-ტის ბ-კა (1365 წ., 1,5 მლნ. ტ.), გრაცის უნ-ტის ბ-კა (1586 წ., 560 ათ. ტ.), ინსბრუკის უნ-ტის ფილოს. ფაკ-ტის ბ-კა (1746 წ., 700 ათ. ტ.). მუზეუმებიდან აღსანიშნავია: სახვითი ხელოვნ. აკადემია (დაარსდა 1822), ვენის ისტ. მუზეუმი (1887), სამხატვრო-ისტ. მუზეუმი (1891), გრაფიკის კოლექცია „ალბერტინა" (1776), XX ს. მუზეუმი (1962), ავსტრიის გალერეა, ლ. ბეთჰოვენის, ი. ჰაიდნის, ვ. მოცარტის, ფ. შუბერტისა და სხვ. მუზეუმები.

## XI. მეცნიერება და სამეცნიერო დაწესებულებანი

სოც.-ეკონ. და პოლიტ. მიზეზების გამო ა-ის მეცნ. და ტექ. ისტორია დაკავშირებულია როგორც გერმანელ, ისე უნგრ. და სლავ მეცნიერთა მოღვაწეობასთან. ძველთაგანვე სამეცნ. ცენტრების როლს ასრულებდნენ ვენის, გრაცის, ზალცბურგის და ინსბრუკის უნ-ტები. XVIII ს. II ნახ-იდან კაპიტალ. წყობილების განვითარებასთან დაკავშირებით სამეცნ.-კვლ. მუშაობა სულ უფრო სისტემატიზებული და თანამიმდევრული გახდა.

მედიცინის დარგში დიდი დამსახურება მიუძღვის ექიმებს გ. ვან სვიტენს, ლ. აუენბრუგერს (*პერკუსიის* მეთოდის ფუძემდებელი), ფ. მესმერს (ჰიპნოტიზმის მკვლევარი), ფ. ი. ჰალს (თავის ტვინის ნახევარსფეროების ფსიქ. ფუნქციის აღმომჩენი); მნიშვნელოვანია კ. როკიტანსკის (პათოლოგია), ტ. ბილროტის (ავსტრიული ქირურგიული სკოლის ფუძემდებელი), ტ. მაინერტის (ნევროლოგია-ფსიქიატრია), ოტიატრიის ფუძემდებლის ა. პოლიცერის, რ. ბარანის (ოტიატრია, ნობელის პრემია, 1914), კ. პირკეს, კ. ლანდშტაინერის (ადამიანის *სისხლის ჯგუფების* აღმოჩენა, ნობელის პრემია, 1930; 1922-იდან აშშ-შია), რ. კრაფტ-ებინგის, კ. ნოტნაგელის, კ. ეკონომოს (ფსიქოპათოლოგია და ნევროლოგია), ი. ვაგნერიაურეგის (პროგრ. დამბლის მკურნალობა და ფსიქოზთა ინფექციური თერაპია, ნობელის პრემია, 1927) ღვაწლი.

ბიოლოგიის დარგში ცნობილია ფ. უნგერი (პირველი დიდი მეცნიერი-ევოლუციონისტი), ა. კერნერი, ე. ბრიუკე (ფიზიოლოგია), ე. ფლაიშლ ფონ მარქსოვი (ფიზიოლოგია), ი. გ. მენდელი, ე. ჩერმაკი (ბოტანიკა), კ. ჰაიდერი (უხერხემლოთა ზოოლოგია), კ. რაბლი (ციტოლოგია), ე. შტაინახი (ფიზიოლოგია), ო. ლევი და გ. დაინი (ნერვული იმპულსების ქიმ. გადაცემა, ნობელის პრემია, 1936). ა-ის მეცნ. განვითარებასთან დაკავშირებულია ბიოლოგ ლ. ფონ ბერტალანფის (ამჟამად კანადაში ცხოვრობს) მოღვაწეობა.

XIX ს. ა-ის გეოლოგიაში განვითარდა, უპირველეს ყოვლისა, მინერალოგიურ-პეტროგრაფიული მიმართულება. 1845 ვ. ჰაიდინგერმა შეადგინა პირველი სახელმწ. გეოლ. რუკა. ამ დროისათვის ა-ში შეიქმნა მსოფლიოში ერთ-ერთი პირველი სახელმწ.გეოლ.სამსახური. XIX—XX სს. მიჯნაზე მოღვაწეობენ გ. ჩერმაკი და ფ. ბეკე. ისტ. და რეგიონალური გეოლ. განვითარება იწყება ფ. უნგერის პალეობოტან. შრომებით და გრძელდება ე. ზიუსის, ე. მოისისოვიჩის, მ. ნაიმაირის გამოკვლევებში. XX ს-ში მნიშვნელოვანია ბ. ზანდერის, ლ. კობერის (კრატოგენების და ოროგენების თეორია) მოღვაწეობა. მსოფლიო მნიშვნელობა მოიპოვა გეომორფოლ. სკოლამ (ა. პენკი და ვ. პენკი).

XIX ს. ა-ში ტექნიკური მეცნიერებები ძირითადად უზრუნველყოფდა სამთო და მეტალ. მრეწველობის, მანქანათმშ., ტრანსპორტის და სხვ. მოთხოვნილებებს. 1826 ა-ში აგებულ იქნა პირველი ორთქლის მანქანა. პ. რიტინგერმა შექმნა მანქანები სამთო და ქვამარილის მრეწველობისათვის. გ. მიულერმა და თ. ობახმა გამოიგონეს კიდული საბაგირო გზები. 1928 მ. ვალიემ ააგო რეაქტიულძრავიანი ავტომობილი, 1929—30 კი — თხევად-რეაქტიული საავიაციო ძრავა.

მნიშვნელოვანი წვლილი შეიტანეს ფიზიკის განვითარებაში კ. დოპლერმა (იხ. *დოპლერის ეფექტი*), ი. სტეფანმა (იხ. *გამოსხივების სტეფან-ბოლცმანის კანონი*), ი. ლოშმიდტმა (იხ. *ლოშმიდტის რიცხვი*), ლ. ბოლცმანმა (იხ. *ბოლცმანის მუდმივა*), ე. მახმა (იხ. *რიცხვი — M*). ა-თან დაკავშირებულია XX ს. უდიდესი ფიზიკოსების ე. შრედინგერის (არარელატივისტური კვანტური მექანიკის ფუძემდებელი, ნობელის პრემია, 1933), ვ. ჰესის (კოსმოსური სხივები, ნობელის პრემია, 1936), ლ. მაიტნერის (ატომის ბირთვის გაყოფის ერთ-ერთი პირველი აღმომჩენთაგანი, 1907 გადავიდა გერმანიაში) მოღვაწეობა. თანამედროვე ა-ში ფიზ. ძირითადი მიმართულებაა ატომური ენერგიის კვლევა, რ-იც ატომურ რეაქტორულ ცენტრში წარმოებს; ამ ცენტრის შემადგენლობაში შედის ელექტროტექნიკის, ფიზ., ქიმ., მეტალ., ბიოლ. და სხვ. ინ-ტები. ვენაში არის მშვიდობიანი მიზნით ატომური ენერგიის გამოყენების საერთაშ. სააგენტო. ფიზ. კვლ. ცენტრებია: ვენის უნ-ტის ფიზ. ინ-ტი, თეორიული ფიზ. ინ-ტი, უმაღლესი ტექ. სკოლა ვენაში და სხვ.

ორგანული ქიმიის დარგში მნიშვნელოვანია ა. ლიბენის, ზ. სკრაუპის, კ. აუერ ფონ ველსბახის გამოკვლევები, კოლოიდურ ქიმიაში — რ. ზიგმონდის (ნობელის პრემია, 1925), ბიოქიმიაში — ფ. ფაიგლის, ფ. პრეგლის (ნობელის პრემია, 1923), რ. კუნის (ვიტამინების გამოკვლევა, ნობელის პრემია, 1938) და მ. პერუცის (ცილოვანი მოლეკულების გამოკვლევა, ნობელის პრემია, 1962) შრომები.

XIX—XX სს. მათემატიკის დარგში ცნობილია ლ. გეგენბაუერი (რი-


ვენა. გრაბენი — ქალაქის ერთ-ერთი სავაჭრო ქუჩა.


არქიტექტორი ი. ლ. ჰილდებრანდტი. ბელვედერი. ზედა სასახლე. 1721—23.

ცხვათა თეორია, ალგებრა, ფუნქციათა თეორია), ფ. ფურტვენგლერი (რიცხვათა თეორია), ი. რადონი (ინტეგრალის თეორია, ვარიაციათა აღრიცხვა), კ. მენგერი (განზომილებათა თეორია) და ჰ. ჰანი (ნამდვილი ცვლადის ფუნქციათა თეორია).

კ ი ბ ე რ ნ ე ტ ი კ ი ს დარგში პირველი პუბლიკაციები ჩნდება 1951 (გ. ცემანეკის ჯგუფი ა-ის მეცნ. აკადემიაში).

ა-ის ფ ი ლ ო ს ო ფ ი ი ს განვითარება დაკავშირებულია გერმ. ფილოსოფიასთან. მის განვითარებაში მონაწილეობდნენ აგრეთვე ა-ის ტერიტორიაზე მცხოვრები სხვადასხვა ეროვნების წარმომადგენლები. XIX ს. I ნახ-ში მნიშვნელოვანია ბ. ბოლცანოს, ფ. ბრენტანოს, ე. ჰუსერლის, ა. მაინონგის, ფ. იოდლის და ლ. ბოლცმანის ფილოს. კვლევა. XIX ს. II ნახ-თვის ა-ის ფილოსოფიაში ძლიერდება *პოზიტივიზმის* პოზიციები. ემპირიოკრიტიციზმის პოზიტივისტური სკოლის ფუძემდებელია ე. მახი (იხ. *მახიზმი*). XX ს. 20-იან წწ-ში ჩამოყალიბდა ვენის წრე, რ-მაც მსოფლიო სახელი მოიხვეჭა ლოგიკური ნეოპოზიტივიზმის საფუძვლების დამუშავებით. სოციალ-დარვინიზმის რეაქც. მიმართულების შემქმნელთა შორის იყვნენ ავსტრ. სოციოლოგები: ლ. გუმპლოვიჩი და გ. რატცენჰოფერი. საზოგადოების, როგორც „სულიერი ერთობის" იდეალ. თეორიას ავითარებდა ო. შპანი. ესთეტ. და ხელოვნ. თეორიაში სახელი გაითქვა ხელოვნებათმცოდნეობის ვენის სკოლამ, რ-ის უდიდესი წარმომადგენლებია ა. რიგლი და მ. დვორჟაკი.

მსოფლიოს ბევრ ქვეყანაში გავრცელდა ფსიქოანალიზი, რ-ის ავტორია ვენელი ექიმი ზ. *ფროიდი*. ამ მოძღვრების არაკრიტ. უნივერსალიზაციამ და მისმა ფილოს.-ანთროპოლ. დოქტრინად ქცევამ ხელი შეუწყო ბურჟ. ფილოს. და სოციოლოგიის მთელი რიგი კონცეფციების წარმოშობას (იხ. *ფროიდიზმი, ნეოფროიდიზმი*). ფროიდის მოწაფემ ა. ადლერმა ფსიქოანალიზის მოდიფიცირების შედეგად განავითარა ახალი მიმართულება — ე. წ. ინდივიდუალური ფსიქოლოგია. XX ს. 40 — 50-იან წწ-ში „ახალი ვენის სკოლა" (ვ. დაიმი, ვ. ფრანკელი, ი. კარუზო) ფსიქოანალიზის იდეებს უკავშირებს ნეოთომიზმსა და ეგზისტენციალიზმს. XIX ს. *გეშტალტფსიქოლოგიის* ერთ-ერთი უშუალო წინამორბედია ბრენტანოსა და მაინონგის მოწაფე ვ. ერენფელსი. საყურადღებოა კ. ბიულერის (ბავშვის ფსიქოლოგია), კ. ლორენცის (ეტოლოგია), ფ. კაინცის (ენის ფსიქოლოგია) და ხ. რორახერის (ორგ. და ფსიქ. პროცესების კავშირის პრობლემები) შრომები.

XIX ს. დასასრულს ა-ში გავრცელდა მარქსიზმი. XX ს. დასაწყისში ა-ის ს.-დ. პარტიაში ჩამოყალიბდა *ავსტრომარქსიზმი* (კ. რენერი, ო. ბაუერი, მ. ადლერი). 1918 ა-ის კომპარტიის შექმნამ საფუძველი ჩაუყარა მარქსიზმ-ლენინიზმის იდეათა პროპაგანდას. ა-ში გამოდის ფილოს. ჟურნალები: „Zeitschrift für Philosophie, Psychologie, Pädagogik" (1953-იდან), „Salzburger Jahrbuch für Philosophie und Psychologie" (1957-იდან), „Weg und Ziel" (1941-იდან) — აკპ-ის თეორ. ჟურნალი.



ალპური საძოვარი. ტიროლის მხარე.

XIX ს. 80-იან წწ-ში აღმოცენდა *ავსტრიული სკოლა* ანუ „ვენის სკოლა" პ ო ლ ი ტ ე კ ო ნ ო მ ი ა შ ი. 1928 ვენაში დაარსდა კონიუნქტურის კვლევითი ინ-ტი. ეკონ. კვლევის ერთ-ერთი ცენტრია ეკონ. ინ-ტი (ვენა). ვენაში გამოდის ეკონ. ჟურნალები: „Arbeit und Wirtschaft", „Wirtschaftspolitische Blätter".

ა-ის ისტ. მეცნიერების წამყვანი ცენტრია ვენის უნ-ტი. 1849 დაარსდა ისტ.-ფილოლ. სემინარი, რ-იც 1872 რეორგანიზებულ იქნა ისტ. ინ-ტად. 1854 დაარსდა ა-ის ისტ. გამოკვლევათა ინ-ტი, რ-იც დამხმარე ისტ. დისციპლინათა დამუშავებისა და ისტ. წყაროთა პუბლიკაციის ერთ-ერთი ძირითადი ცენტრი გახდა ევროპაში. ინ-ტის წამყვანი მეცნიერები იყვნენ თ. ზიკელი, ე. მიულბახერი, ო. ლორენცი, გ. ჰირში, ლ. სანტიფალერი, გ. ფიხტენაუ და სხვ.; XIX ს. 80—90-იან წწ-ში ა-ის ისტორიოგრაფიაში გაძლიერდა პანგერმანისტული მიმართულება (იხ. *პანგერმანიზმი*). XX ს. 20—30 წწ. ავსტრ. ისტორიოგრაფიაში რეაქციული ტენდენციების გაძლიერების მომასწავებელი იყო გ. სრბიკის მიერ ე. წ. მეტერნიხის სისტემის „რეაბილიტაცია" — იმ იდეის გატარება, თითქოს, ჰაბსბურგები არ ჩაგრავდნენ ავსტრია-უნგრეთის ხალხებს (ამ იდეას ავრცელებდნენ II მსოფლიო ომის შემდეგაც). განსაკუთრებით გაძლიერდა და ევროპის მედიევისტიკის წამყვან ცენტრად იქცა ავსტრ. ისტორიოგრაფიის სკოლა, რ-საც ხელმძღვანელობდა ა. *დოპში*. ავსტრ. მარქსისტი ისტორიკოსები, პუბლიცისტები (ა. კლარი, გ. შტაინერი, ე. პრისტერი და სხვ.) ყურადღებას ამახვილებენ ავსტრ. ერის დამოუკიდებელი არსებობის დასაბუთებაზე, ა-ის მუშათა მოძრაობის ისტ. საკითხებზე, ავსტრ. ხალხის რევ. და დემოკრ. ტრადიციებზე. ისტორიკოსები გაერთიანებულნი არიან ა-ის ისტ. საზ-ბათა კავშირში (დაარსდა 1949). ა-ში მრავალი ადგილ. ისტ. და სამხარეთმცოდნეო საზ-ბაა.

ისტ. მასალები ქვეყნდება ჟურნალებში: „Sitzungsberichte der philosophisch-historischen Klasse der Österreichischen Akademie der Wissenschaften" (1848-იდან), „Mitteilungen des Instituts für österreichische Geschichtsforschung" (1880-იდან), „Wiener Geschichtsblätter" (1946-იდან) და სხვ.

## XII. ბეჭდვითი სიტყვა, რადიომაუწყებლობა, ტელევიზია

ა-ში გამოდის 202 დასახელების ჟურნალ-გაზეთი (1969), მ. შ. მნიშვნელოვანია „ვინერ ცაიტუნგი" („Wiener Zeitung", 1703-იდან, ტირაჟი 50 ათ. ც.) — ა-ის მთავრობის ოფიც. ორგანო; „ფოლკსცაიტუნგი" („Volkszeitung", 1945-იდან, ტირაჟი 23,2 ათ. ც.) — სახალხო პარტიის ორგანო; „არბაიტერ-ცაიტუნგი" („Arbeiter-Zeitung", 1889-იდან, ტირაჟი 102 ათ. ც.) — სოციალისტური პარტიის ორგანო; „ფოლკსშტიმმე" („Volksstimme", 1918-იდან, ტირაჟი 71,3 ათ. ც.) — აკპ ცენტრ. ორგანო და სხვ. ა-ის დიდი საინფორმაციო სააგენტოა „აუსტრია პრესსე აგენტური" (Austria Presse Agentur — APA). დაარსდა 1946.

ა-ის რადიომაუწყებლობასა და ტელევიზიას ხელმძღვანელობს სპეც. საზ-ბა „ესტერრაიხიშე რუნდფუნკი" („Österreichische Rundfunk"—G. m. b. H.), რ-იც კონტროლს უწევს ა-ის რადიოსა და ტელევიზიას. 1968 მუშაობდა 361 სახელმწ. და კერძო რადიოსადგური, 116 ტელესადგური. რადიოგადაცემები მიმდინარეობს 3 პროგრამით, ტელეგადაცემები—2 პროგრამით გერმ., სერბ.-ხორვ.,ჩეხ, და უნგრ. ენებზე.

## XIII. ლიტერატურა

მრავალმხრივი კულტ.-ისტ. ურთიერთობითა და საერთო სალიტერატურო ენით ა-ის ლიტ-რა მჭიდროდ არის დაკავშირებული გერმანულ ლიტ-რასთან. მაგრამ სლავურ ქვეყნებთან, იტალიასა და ესპანეთთან ხანგრძლივმა ურთიერთობამ და ისტ. განვითარების თავისებურებამ განაპირობა მისი მკაფიო ეროვნ. ხასიათი.

ა-ის თანამედროვე ტერიტორიაზე შექმნილი უძვ. ლიტ. ძეგლები XII—XIII სს. განეკუთვნება. საგმირო ეპოსის აყვავების ხანაში აქ შეიქმნა გერმანულენოვანი ლიტ-რის შედევრები *„ნიბელუნგების სიმღერა"* (დაახლ. 1200) და *„გუდრუნი"*, აგრეთვე მინეზინგერის *ვალთერ ფონ დერ ფოგელვაიდეს* ლირიკა.

XIII ს-ში ქალაქების განვითარებასთან დაკავშირებით წარმოიშვა ბიურგერული ლიტ-რა და მისი ძირითადი ჟანრი — შვანკი (შტრიკერის „ხუცესი ამისი", ვერნჰერის „გლეხი ჰელმბრეხტი", ჰ. ტაიხნერის, 1310—1378, პ. ზუხენვირტის, დაახლ. 1320 — დაახლ. 1395, დიდაქტიკური ლექსები).

XV—XVI სს. ა-ში იტალიიდან და გერმანიიდან შემოვიდა და გავრცელდა რენესანსული პოეზია. ჰუმანიზმის მქადაგებლად გვევლინება აღორძინების იდეათა პროპაგანდისტი გერმ. პოეტი კ. ცელტისი (1459—1508). იტალ. რენესანსული პოეზიის გავლენას განიცდიდა კ. ფონ შალენბერგი (1561—1597). ბაროკოს ეპოქაში განვითარების უმაღლეს საფეხურს აღწევს დრამ. ჟანრი, იეზუიტური თეატრი, საკარო ოპერა, ჰანსვურსტიადები. აბრაჰამ ა სანტა-კლარა (1644—1709) საფუძველს უყრის მხატვრულ პროზას. XVIII ს-ში იგრძნობა გერმ. და ფრანგ. განმანათლებლების იდეათა გავლენა. ვითარდება ჟურნალისტიკა (ი. პეცლი, 1756—1823; ი. რიხტერი, 1749—1813), პაროდიული და სატირული ლიტ-რა (ა. ბლუმაუერი, 1755—1798). XIX ს. I ნახ. ა-ის ლიტ-რაში გაბატონებული მიმართულება რომანტიზმი იყო. დამოუკიდებელი ა-ის ლიტ-რის პირველმა თვალსაჩინო წარმომადგენელმა ფ. *გრილპარცერმა* მეტერნიხის რეაქციული რეჟიმის პირობებში ჩამოაყალიბა ავსტრ. კლასიკური დრამა. ამ პერიოდში იქმნება რომანტიკოსი პოეტის ნ. *ლენაუს* შემოქმედების საუკეთესო ნიმუშები. ვენის სახალხო თეატრის მდიდარი ტრადიციები საფუძვლად დაედო ავსტრ. დრამატურგების ფ. რაიმუნდისა (179(—1836) და ი. *ნესტროის* შემოქმედებას. XIX ს. II ნახ. ა-ის ლიტ-რაში ფეხს იკიდებს რეალიზმი. ამ პერიოდს ემთხვევა უდიდესი ავსტრ. რომანისტის ა. *შტიფტერის* შემოქმედებაც. 70—80-იან წწ-ში უპირატესობა ანტიფეოდ. და ძირითადად სოფლის ყოფის ამსახველ თემას ენიჭება, წინ წამოწეულია სოც.-კრიტიკული პრობლემატიკა, რაც ავსტრ. რეალიზმის სპეციფიკას ქმნის. ამ მიმდინარეობის მკაფიო წარმომადგენლები არიან მ. ფონ *ებნერ-ეშენბახი* და ლ. *ანცენგრუბერი*, რ-ის დრამებში ა-ის კრიტიკულმა რეალიზმმა უმაღლეს მწვერვალს მიაღწია. ამავე თემას ეხმაურება ჩ. სილსფილდის (1793—1864) და პ. *როზეგერის* ლიტ. მოღვაწეობა. XX ს. ა-ის ლიტ-რა ავსტრია-უნგრეთის ღრმა კრიზისის ფონზე ვითარდება. გაბატონებულ ტენდენციად იქცა სულიე-

რი პროცესების ანალიზი, ტექ. ცივილიზაციის უარყოფა, „შინაგან სამყაროში" ჩაკეტვა, სუბიექტივიზმი. დიდია ფ. ნიცშეს, ე. მახის, მ. ადლერისა და ზ. ფროიდის გავლენა. XIX–XX სს. მიჯნაზე შეიმჩნევა მიბრუნება იმპრესიონიზმისაკენ, რ-იც ა-ში ხასიათდება უაღრესი არტისტულობით, სიტყვიერი გამოსახვის სიზუსტით, კოსმოპოლიტიზმით და ტრადიციული ფორმების სტილიზებული გამოყენებით. მისი ყველაზე მნიშვნელოვანი წარმომადგენლები არიან: ჰ. *ბარი*, მცირე ფორმის ნაწარმოებთა ოსტატი პ. *ალტენბერგი*, დახვეწილი ფსიქოლოგიური ნოველებისა და რომანების ავტორი ა. *შნიცლერი*, შ. *ცვაიგი*. XX ს. ა-ის თეატრის აღორძინება დაკავშირებულია ჰ. ფონ *ჰოფმანსთალის* სახელთან. I მსოფლიო ომის წინა წლებში ა-ში აღმოცენდა ექსპრესიონიზმი, რ-ის მიმდევრებიც იყვნენ გ. მაირინკი, ა. ერენშტაინი (1886–1950), ო. კოკოშკა (დ. 1886), თ. დოიბლერი, ფ. ვერფელი და სხვ.; ექსპრესიონისტული იყო გამოჩენილი პოეტის გ. *ტრაკლის* შემოქმედებაც. ე. წ. პრაღის წრის მწერალთა ჯგუფში შედიან: მოდერნისტული პროზის ერთ-ერთი ფუძემდებელი ფ. *კაფკა*, XX საუკუნის დიდი პოეტი რ. მ. *რილკე*, მ. *ბროდი*, გ. მაირინკი, ფ. ვერფელი, ი. ურციდილი (დ. 1896), ე. ე. კიში და სხვ.; ავსტრია-უნგრეთის იმპერიის რღვევა და დაკნინება ასახეს რ. *მუზილმა* — სატირულ-უტოპიურ რომან „უთვისებო კაცში" (1930–43), ჰ. *ბროხმა* ცნობილ ტრილოგია „მთვარეულებში" (1931–32) და ი. *როთმა* — რომან „რადეცკის მარშში" (1932). I მსოფლიო ომის მომდევნო პერიოდში მნიშვნელოვანი ადგილი უკავია სატირიკოს კ. კრაუსს და მის ჟურნალს „დი ფაკელს" („Die Fackel", 1899-იდან). პროლეტ. ლიტ-რა წარმოდგენილია ა. პეტცოლდის (1882–1922), ტ. კრამერისა (1897–1958) და ი. *ზოიფერის* შემოქმედებით. ა-ში ფაშისტური რეჟიმის დამყარებამ მწერალთა უმრავლესობა აიძულა სამშობლო დაეტოვებინა. ამათგან ნაწილი ემიგრაციაში გარდაიცვალა (ე. ფონ ჰორვათი, 1901–1938), ზოგი სამუდამოდ საზღვარგარეთ დარჩა (ფ. *ბრუკნერი*, ე. ვალდინგერი, დ. 1896), ხოლო უმრავლესობა II მსოფლიო ომის დასასრულს სამშობლოში დაბრუნდა. ომის შემდგომ წლებში ავსტრ. მწერლები ძირითადად ადამიანის ინდივიდუალური არსებობის პრობლემებს ამუშავებენ. აღარ ჩანს მუზილის, ბროხისა და როთისთვის დამახასიათებელი სწრაფვა სამყაროს ფილოსოფიური გააზრებისაკენ. ყოველივე ეს ნაკლებად ითქმის იმ მწერლებზე, რ-თა პოზიცია და სტილი ჯერ კიდევ ომამდე ჩამოყალიბდა. მათ არ დაუკარგავთ კავშირი ტრადიციასთან და გაბედულად ავითარებენ მას როგორც იდეურ-თემატურად, ისე სტილისტურად (ა. პ. გიუტერსლოო, დ. 1887; ჰ. ფონ დოდერერი, ფ. ნაბლი, დ. 1883; გ. ზაიკო, 1892–1962; მ. მელი, 1882 — 1971; ა. *ლერნეტ-ჰოლენია*, ფ. თ. ჩოკორი, 1885–1969; ფ. ბრუკნერი, ფ. ჰოხველდერი, დ. 1911). საშუალო თაობის მწერლებისათვის, რ-ებმაც პოლიტიკური დევნა, ომისა და ემიგრაციის საშინელებანი განიცადეს, დამახასიათებელია ტრაგიკული ტონი (ფ. ტუმლერი, დ. 1912; ფ. ჰაბეკი, დ. 1916; ჰ. ლებერტი, დ. 1919; კ. ბუსტა, დ. 1915; კ. ლავანტი, დ. 1915; პ. ცელანი, 1920–70; ჰ. კ. არტმანი, დ. 1921; ი. აიხინგერი, დ. 1921, ე. ფრიდი, დ. 1921). გაძლიერდა თხრობის ამერიკული სტილისა და ფრანგული *სიურრეალიზმის* პოეტური ენის გავლენა. მწერალთა უფროს თაობას არ აღმოაჩნდა უნარი შუამავლის როლი ეკისრა წარსულსა და აწმყოს შორის; ახალგაზრდა მწერლების საგრძნობი ნაწილი ასცდა ა-ის ლიტ-რის განვითარების ორგანულ ხაზს და ორიენტაცია ძირითადად საფრ., ინგლ. და ამერიკის თანამედროვე ცნობილ მწერალთა შემოქმედებაზე აიღო. ნაწილი კი XX ს. I ნახ. ავსტრ. და გერმ. მწერლების კვალს ადგას (ჰ. ცანდი, დ. 1923; მ. დორი, დ. 1923; გ. ფრიჩი, 1924–69; ი. *ბახმანი*, ჰ. აიზენრაიხი, დ. 1925; ფ. მაირიოკერი, დ. 1924; ა. ოკოპენკო, დ. 1930; პ. ჰანდკე, დ. 1942; პ. ფონ ტრამინი, დ. 1932).

ომის შემდგომ პერიოდში სოციალიზმის იდეების პროპაგანდაში დადებითი როლი ითამაშა ჟურნ. „ტაგებუხმა" („Das Tagebuch"), რ-შიც თანამშრომლობენ ბ. ფრაი, ვ. მატეიკო, ე. პრისტერი, აგრეთვე ჰ. *ჰუპერტი*, რ-საც ეკუთვნის „ვეფხისტყაოსნის" სრული გერმ. თარგმანი.

*ლიტ*.: Австрийская новелла XIX века, M., 1959; Schmidt A., Dichtung und Dichter Österreichs im XIX und XX Jh., Bd. 1–2, Salzburg — Stuttg., 1964.

## XIV. არქიტექტურა და სახვითი ხელოვნება

ა-ის ტერიტ-ზე აღმოჩენილი ხელოვნების უძველესი ძეგლები პალეოლითისა და ნეოლითის ხანას ეკუთვნის. ძვ. წ. I და ახ. წ. V სს-იდან შემორჩენილია რომაული (ციხესიმაგრეები, ტაძრები, თეატრები, საცხოვრებელი სახლები) და ადგილ. კულტურის ნაშთები (დეკორაციული ფერწერა, მოზაიკა, მინა, ვერცხლეული). V ს. ჩნდება ქრისტიანული საკულტო შენობები (ერთნავიანი ეკლესიები ნახევარწრიული აფსიდით). შუა საუკუნეებში ა-ის ხელოვნება მჭიდროდ უკავშირდება გერმ. ხელოვნებას. ა-ის კულტ. ცენტრი იყო ზალცბურგი, XII ს. ბოლოდან — ვენა.

XI–XIII სს-ში გავრცელდა *რომანული სტილი* — სამნავიანი ბაზილიკები ტრადიციული სწორკუთხა გეგმით, სუსტად განვითარებული ტრანსეპტითა და სამი ნახევარწრიული აფსიდით. საუკეთესო ნიმუშებია წმ. სტეფანეს ტაძარი ვენაში (დას. ფასადი), ზეკაუს ტაძარი, გურკეს კათედრალი. XIII–XV სს. ა-ში განვითარდა გოტიკური ხელოვნება (ძლიერი თავდაცვითი კოშკებით აღჭურვილი საცხოვრებელი სახლები პეტერსბერგსა და რაბენშტაინში). XV ს. ხელოვნებაში შეიმჩნევა მისწრაფება აღორძინების ჰუმანისტური პრინციპებისაკენ, რ-ებმაც ა-ში XVI ს-ში მოიკიდა ფეხი. იტალიელი არქიტექტორების მონაწილეობით ინტენსიურად შენდება ქალაქები, იქმნება მონუმენტური საკულტო შენობები.

ადრინდელი შუა საუკუნეების სახვითი ხელოვნების ნიმუშებიდან ძირითადად მინიატიურები და ფრესკებია შემონახული (რომანული სტილის დიდი ფრესკული ციკლები ზალცბურგში, ეპიკური ხასიათის მინიატიურები—„ბერტოლდის სახარება", 1050; „გიგანტური ბიბლია", 1150). ა-ის ქანდაკებას დიდხანს შემორჩა სიბრტყობრივ-ორნამენტული ხასიათი. ფიგურის გამოსახვამ მხოლოდ XIV–XV სს. მოიპოვა დამოუკიდებელი მნიშვნელობა.

XV ს. ა-ში მოღვაწეობდნენ მკაფიო ინდივიდუალობის მხატვრები: ი. კაშაუერი, რ. ფრიუაუფ უფროსი, მ. პახერი.

XVII ს-ში არქიტექტურასა და სახვით ხელოვნებაში ჩაისახა ეროვნ. ბაროკოს ნიშნები (სასახლეების ანსამბლები, მონასტრები, ეკლესიები), რ-საც დახვეწილ პლასტიკურ ფორმებსა და მდიდრულ დეკორთან ერთად რამდენადმე ცივი ელეგანტურობა ახასიათებს.

XVIII ს. გაბატონდა ფრანგული კლასიციზმი. განვითარდა მონუმენტურ-დეკორაციული და თეატრალურ-დეკორაციული ფერწერა (პ. ტროგერი, ფ. მაულბერჩი). XIX ს. მიწურულში შემუშავდა არქიტ. სტილი „ვენის მოდერნი" (არქიტექტორები ი. ოლბრიხი, ო. ვაგნერი). XX ს. დასაწყისში მხატვრობაში ფეხი მოიკიდა ექსპრესიონიზმმა (მამამთავარი ო. კოკოშკა), II მსოფლიო ომის შემდეგ კი ვითარდება სიურრეალიზმი (ე. ფუქსი) და აბსტრაქტული ხელოვნება (ჰ. ბეკლი, ფ. ვოტრუბა). მათთან ერთად არსებობას განაგრძობს რეალიზმის ჰუმანისტური ტრადიციები (ი. დობროვსკი).

*ლიტ*.: Bordachzi K., Wunderwelt österreichischer Plastik, Münch.—W., 1954; Rihl H., Baukunst in Österreich, W., 1924; Schaffran E., Kunstgeschichte Österreichs, W., 1948; Schmidt G., Neue Malerei in Österreich, W., 1956.



რუდოლფ IV-ის პორტრეტი. დაახლ. 1365 საეპარქიო მუზეუმი. ვენა.

## XV. მუსიკა

ა-ის მუსიკის ხასიათი გაპირობებულია ავსტრიელთა ეთნიკური მრავალფეროვნებით. მასში შერწყმულია აგრეთვე გერმ., უნგრ., იტალ. და სლავურ მუს. კულტურათა ელემენტები. პირველი ხალხური მუსიკოსები მოხეტიალე მომღერლები და შპილმანები იყვნენ. VIII–XIII სს. მუს. კულტურის შექმნაში დიდი როლი შეასრულა მონასტრებმა. XII–XIII სს. მუს. კულტურა ვითარდება ავსტრ. ჰერცოგების სასახლის კარზე. ხალხური მუსიკის საფუძველზე აღმოცენდა მინეზინგერების პოეზია. ავსტრ. ხალხური მრავალხმიანი მუსიკის პირველი ძეგლები XIV ს. დასასრულს განეკუთვნება. ა-ში და მის გარეთაც პოპულარულია ტიროლური მელოდიები. XV ს. ვენაში, ინსბრუკსა და გრაცში იქმნება საკარო კაპელები. ფლამანდიელმა ჰ. იზააკმა ავსტრ. მუსიკაში დანერგა ნიდერლანდური პოლიფონიური მუს. ფორმები. მომდევნო საუკუნეებში მრავალფეროვან სტილისტურ ნიადაგზე წარმოიშვა ავსტრ. ზინგშპილი და კამერული ვოკალური ლირიკა, რ-თა საფუძველზე შემდგომ განვითარდა ა-ის საოპერო მუსიკა.

XVII–XVIII სს-ში ვენაში ცხოვრობდნენ და მოღვაწეობდნენ იტალ. სკოლის კომპოზიტორები ა. ჩესტი, ნ. პორპორა, ა. სალიერი და სხვ. აქ ქმნიდნენ ოპერებს, ორატორიებს, საეკლესიო მუსიკას. ა-ში მოღვაწეობდა გამოჩენილი კომპოზიტორი ი. ფუქსი. 1741 ვენაში ააშენეს სასახლის კარის საოპერო თეატრი — „ბურგთეატერი".

XVIII ს. შუა წლებში ჩამოყალიბდა ე. წ. ძველი ვენის სკოლა, რ-ის წარმომადგენლებმა (ჰ. ვაგენზაილი, მ. მონი და სხვ.) ხელი შეუწყვეს ინსტრუმენტული მუსიკის ფორმების (სონატა, კონცერტი, სიმფონია) განვითარებას. ა. ითვლება მუს. კლასიციზმის ძირითად კერად. XVIII ს. II ნახ-ში „ვენის კლასიკოსები" — ი. ჰაიდნი, ვ. მოცარტი, ლ. ბეთჰოვენი ქმნიან ვენის სკოლას. ა-ში დაიდგა ვ. მოცარტის ოპერები: „მოტაცება სერალი-

ხალხური ხელოვნება. გმუნდენის მაიოლიკა. ზემო ავსტრია.



დან", „დონ-ჟუანი", „ფიგაროს ქორწინება" და სხვ.; აქ შესრულდა პირველად ლ. ბეთჰოვენის მესამე — „გმირული", მეხუთე და მეცხრე სიმფონიები, დაიწერა ოპერა „ფიდელიო". ვენის კლასიკურ სკოლას მიეკუთვნება აგრეთვე ოპერის დიდი რეფორმატორი კ. გლუკი. XIX ს. ავსტრ. მუსიკაში რომანტიზმის ფუძემდებელია ფ. შუბერტი. ა. ვალსის სამშობლოა. აქ მოღვაწეობდნენ ი. ლანერი, მამა და შვილი შტრაუსები, ჟ. ოფენბახი, ფ. ზუპე, უნგრელი კომპოზიტორები ფ. ლეგარი, ე. კალმანი — კლასიკური „ავსტრიული ვალსისა" და კლასიკური ოპერეტის ჟანრის შემქმნელები. ა-ში დასაბამი მიეცა ახალ მუს. მიმართულებებს. XIX ს. II ნახ-ში ა. ბრუკნერმა და გ. მალერმა მონუმენტური კომპოზიციებით ახალი ეტაპი შექმნეს ავსტრ. სიმფონიაში. ამავე პერიოდში მოღვაწეობდა ვოკალური ლირიკის ოსტატი ჰ. ვოლფი. პროპაგანდას უწევდნენ ი. ბრამსის „წმინდა მუსიკას". საყოველთაო აღიარება მოიპოვა ტრადიციულმა საფორტეპიანო სკოლამ, რ-ის თვალსაჩინო წარმომადგენელი იყო ზ. ტალბერგი.

900-იან წწ-ში ჩამოყალიბდა თანამედროვე მუსიკის საერთაშ. საზ-ბა და ე.წ. ახალი ვენის სკოლა, რ-თა წარმომადგენლებმა შემოქმედებითი მოღვაწეობა დაიწყეს როგორც ექსპრესიონისტებმა, ატონალისტებმა და მივიდნენ დოდეკაფონიამდე. მათ კავშირი გაწყვიტეს ხალხურ სასიმღერო საწყისებთან. ამ სკოლების შემქმნელები და იდეოლოგები არიან: ა. შენბერგი, ა. ბერგი და ა. ვებერნი. დეკადენტური მუსიკის ზეგავლენას განიცდის ფ. შრეკერის და მისი მოწაფის ე. ქშენეკის შემოქმედება. 30-იან წწ-ში, განსაკუთრებით ფაშისტური ოკუპაციის პერიოდში, ავსტრ. მუსიკა ძლიერ დაეცა. ა-ის მუს. ცხოვრება 1945-იდან იწყებს გამოცოცხლებას, მაგრამ ვერ აღწევს იმ ძალასა და სიღრმეს, რ-იც ასე დამახასიათებელი იყო XIX ს. ავსტრ. მუსიკისათვის.

XVIII—XX სს. გამოჩენილი ავსტრ. მუსიკათმცოდნეები არიან ი. ფუქსი, ი. ალბრეხტსბერგერი, ა. ამბროსი, გ. ადლერი, ო. დოიჩი, ვ. ფიშერი. მსოფლიოში განთქმულია ა-ის დირიჟორთა სკოლა (გ. მალერი, ფ. შალკი, ე. კლაიბერი, ჰ. კარაიანი). ა-ში აღიზარდნენ პიანისტები ზ. ტალბერგი, ე. ზაუერი, ფ. გულდა; მევიოლინეები — ი. ბემი, ფ. კრაისლერი, ი. შუპანციგი; ვიოლონჩელისტი ე. ფოიერმანი. ცნობილი მომღერლები არიან ი. ფოგლი (ფ. შუბერტის შემოქმედების პროპაგანდისტი), კ. უნგერი, ა. მატერნა, მ. ბრანდტი, ი. ზეფრიდი და სხვ.





ავსტრია. მინის ჭურჭელი. ლობმაირის ფაბრიკა. სამივე—ვენა.

საოპერო თეატრებია ვენასა (სახელმწ. ოპერა, „ფოლკსოპერი", კამერული თეატრი) და გრაცში. მსოფლიოში ცნობილია ვენის ფილარმონიის, ა-ის რადიოსა და ტელევიზიის, ქვემო ა-ის მუსიკოსთა სიმფ. ორკესტრები. სახელი გაითქვა ვენის ბიჭუნების გუნდმა. უძველესი მუს. საზბებია მუსიკის მეგობართა საზ-ბა (ვენა, 1812-იდან), შტირიული მუს. საზ-ბა (გრაცი, 1815-იდან). ა-ის თანამედროვე მუსიკის პროპაგანდას ეწევა ახ. მუსიკის საერთაშ. საზ-ბის ავსტრ. სექცია და მუს. ახალგაზრდობის საერთაშ. ფედერაცია. არსებობს ა-ის კომპოზიტორთა კავშირი. ზალცბურგში არის მოცარტის შემოქმედების შემსწავლელი უდიდესი საერთაშ. ცენტრი — მოცარტეუმი. ვენაში, ზალცბურგსა და გრაცში დაარსებულია მუსიკის და დრამ. ხელოვნების აკადემიები, ვენის უნ-ტთან— მუს. ინ-ტი, მეცნიერებათა აკადემიასთან— მუსიკისმცოდნეობის კომისია. მუსიკის ფესტივალები ტარდება ვენაში, ზალცბურგსა და ბრეგენცში.

*ლიტ.*: Альшванг А., Венские классики, М., 1945; Черная Е., Австрийский музыкальный театр до Моцарта, М., 1965; Högler F., Geschichte der Musik von der Wiener Klassik bis zur Gegenwart, W., 1949; Schenk E., 950 Jahre Musik in Österreich, W., [1946]; Zoder R., Volkslied, Volkstanz und Volksbrauch in Österreich, W., 1950.

## XVI. ბალეტი

ა-ის საბალეტო ხელოვნების ელემენტები XVI ს-ში ჩაისახა. ხოლო პირველი პროფ. მოცეკვავეები სასახლის კარზე XVII ს-ში გაჩნდნენ. XVII—XVIII სს. მიჯნაზე ვენაში მოღვაწეობდნენ კ. აპელსჰოფერი, ს. დელა მოტა, მ. სციო და სხვ. მოცეკვავეები. პირველი საბალეტო დასი 1763 შეიქმნა ვენაში „კერნტნერტორთეატერთან", 1869 — სამეფო ოპერასთან; XVIII ს. ა-ის ბალეტმა დიდ აღმავლობას მიაღწია. ამ პერიოდში მოღვაწეობდნენ კომედიური ბალეტის ფუძემდებელი ფ. ჰილფერდინგი და ჟ. ნოვერი, რ-ის ნაშრომმა „წერილები ცეკვის შესახებ" პროგრ. გავლენა მოახდინა ა-ის ბალეტის განვითარებაზე. დრამ. ბალეტებს დგამდა გ. ანჯოლინი, რ-მაც განავითარა გმირულ-პანტომიმური ბალეტი. XIX ს. დასაწყისში ვენაში მუშაობდნენ ცნობილი უცხოელი ბალეტმაისტერები ს. ვიგანო, გ. ჯოია, ჟ. ომერი, ჟ. პერო.

XIX ს. I ნახ-ში განვითარდა რომანტიკული ბალეტი, რ-ის წარმომადგენელი იყო სახელგანთქმული ავსტრ. მოცეკვავე ქალი ფ. ელსლერი, ხოლო XIX ს. შუა წლებიდან — ლირიკულ-კომედიური ბალეტი, სადაც ფართოდ არის გამოყენებული ვალსი, როგორც ქორეოგრაფიული ფორმა (ბალეტმაისტერ ი. ჰასრაიტერის „თოჯინების ფერია", კომპ. ი. ბაიერი). XX ს. კლასიკური ბალეტის ტრადიციების გაგრძელებას ცდილობდა ბალეტმაისტერი ჰ. კრელერი (კომპ. რ. შტრაუსის „იოსების ლეგენდა"). 1945—58 ვენის საბალეტო დასს ხელმძღვანელობდა ბალეტმაისტერი ქალი ე. ჰანკა (დგამდა ძირითადად საკუთარ ბალეტებს, სადაც კლასიკური ბალეტი შერწყმული იყო რიტმულპლასტიკურ ცეკვასთან), 1958-იდან — დ. პარლიჩი, ხოლო შემდგომ ა. მილოში. საბალეტო დასები შეიქმნა ქ-ების ლინცის, ზალცბურგის, გრაცის თეატრებთან. ა-ის ბალეტის ცნობილი მსახიობები არიან: ი. დრაპალი, ე. ტემპლი, კ. ციმერლი, კ. მუზილი, კ. რაიმუნდი და სხვ.; ვენის საოპერო თეატრთან არსებობს საბალეტო სკოლა.



## XVII. დრამატული თეატრი

XVI ს. ა-ში წარმოდგენებს მართავდნენ მოხეტიალე იმპროვიზატორ მსახიობთა დასები. XVI—XVII სს-ში აღმოცენდა სასახლის კარის, იეზუიტთა კოლეგიის თეატრები. 1712 ვენის გარეუბანში ერთ-ერთი მოხეტიალე დასის ძალებით, მსახიობისა და დრამატურგის ი. *სტრანიცკის* ინიციატივით, შეიქმნა პირველი ავსტრიული სტაციონარული სახალხო თეატრი. XVIII ს. ბოლოს ვენის გარეუბნებში ჩამოყალიბდა სახალხო თეატრები: „ლეოპოლდშტადტთეატერი" (1781), „იოზეფშტადტთეატერი" (1788) და სხვ.; XIX ს. მსახიობებისა და დრამატურგების ი. *ნესტროისა* და ფ. *რაიმუნდის* ხელმძღვანელობით სახალხო თეატრებმა დიდ აღმავლობას მიაღწიეს.

1741 ვენაში გაიხსნა „სასახლის კარის სამეფო თეატრი" ანუ „ბურგთეატერი", სადაც უმთავრესად ფრანგულ-იტალიური დასები გამოდიოდნენ. 1776 „ბურგთეატერს" ეროვნული თეატრი ეწოდა და ავსტრ. დასს გადაეცა. 1778 თეატრთან გაიხსნა პირველი თეატრ. სკოლა, რ-იც 1909 მუსიკის და სახვ. ხელოვნების აკადემიად გადაკეთდა.

XIX ს. დასაწყისში „ბურგთეატერში" რეჟ. ი. შრაიფოგელის ხელმძღვანელობით მუშაობდნენ ა-ის რეალისტური სკოლის უდიდესი მსახიობები — ს. შრედერი, მ. კორნი, ჰ. *ანშიუცი*. „ბურგთეატერისათვის" პიესებს წერდა დრამატურგი ფ. გრილპარცერი. 1849—67 დრამატურგისა და მსახიობის ჰ. ლაუბეს ხელმძღვანელობით „ბურგთეატერმა" დიდ განვითარებას მიაღწია. აქ მოღვაწეობდნენ მსახიობები შ. *ვოლტერი*, ი. *ლევინსკი*, ა. *ზონენთალი*.

XIX ს. ბოლოს და XX ს. დასაწყისში „ბურგთეატერში" დეკადენტური დრამატურგია დამკვიდრდა (ჰ. ფონ *ჰოფმანსთალი*, ა. *შნიცლერი*). ამ პერიოდის გამოჩენილი მსახიობი იყო ი. *კაინცი*.

1918 „ბურგთეატერმა" მსახიობისა და რეჟ. ა. ჰაინეს ხელმძღვანელობით შემოქმედებით აღმავლობას მიაღწია (მსახიობები გ. რაიმერსი, მ. *დევრიენტი*, რ. ასლანი, ა. *მოისი* და სხვ.). ჰიტლერული ოკუპაციის პერიოდში (1936—45) ა-ში თეატრ. ცხოვრება ჩაკვდა. ომის შემდგომ წლებში იდგმება ეროვნ., უცხოური, რუს., საბჭოთა კლასიკა, თანამედროვე დრამატურგია. მუშაობას განაგრძობენ უძველესი საგარეუბნო თეატრები: „ლეოპოლდშტადტთეატერი", „იოზეფშტადტთეატერი", ახლად შექმნილი „ფოლკსთეატერი" (სახალხო თეატრი), ვენის ნახევრად პროფ. კელერთეატრები (სარდაფის თეატრები). ქ. ზალცბურგში ტარდება საერთაშ. თეატრ. ფესტივალები. ვენაში არის თეატრმცოდნეობის ინ-ტი. ა-ის თეატრის თვალსაჩინო მოღვაწეები არიან რ. ასლანი, ე. ბალზერი, ა. სკოდა, ა. ჰერბიგერი, კ. დორში, პ. ვესელი და სხვ.

*ლიტ.*: Игнатов С. С., История западноевропейского театра нового времени, М.—Л., 1940; Марков П., В театрах различных стран. Австрия, М., 1967; iegel H., Tausend und eine Premiere Wiener Theater (1946—1961), W., 1961.

## XVIII. კინო

1903 ვენაში გაიხსნა პირველი მუდმივი კინოთეატრი. 1906-მდე ა-ში უჩვენებდნენ მხოლოდ უცხოურ ფილმებს. პირველი ავსტრ. მხატვრული ფილმი „საფეხურიდან საფეხურამდე" 1908 შეიქმნა (რეჟ. ჰ. ჰანუსი). 1912 ა. კოლმმა და ი. ფლეკმა დააარსეს კინოფირმა „ვინერ კუნსტფილმი". 1914 ა. კოლოვრატის ხელმძღვანელობით ჩამოყალიბდა სააქციო საზ-ბა „საშა — მესტერ-ფილმი" (1918-იდან— „საშაფილმი"). 1920—24 ავსტრ. კინოს აღმავლობის წლებია; გამოდის ფილმები: „უფლისწული და მათხოვარი" (რეჟ. ა. კორდა), „სოდომი და გომორი" (რეჟ. მ. კერტიცი) და სხვ.; 30-იან წწ-იდან უშვებენ ხმოვან ფილმებს, რ-თაგან აღსანიშნავია: „მასკარადი" (რეჟ. ვ. ფორსტი), „ეპი-

ზოდი" (რეჟ. ვ. რაიში) და სხვ.; ა-ის გერმანიასთან შეერთებამ გამოიწვია კინოს განვითარების შეფერხება. II მსოფლიო ომის დამთავრებასა და ა-ის დამოუკიდებლობის აღდგენასთან ერთად აღორძინებას იწყებს ავსტრ. კინემატოგრაფიაც, გაიზარდა კინოწარმოება (1947 წ. 13 ფილმი, 1948 წ. — 25). გამოვიდა ფილმები „შორეული გზა" (რეჟ. ე. პიოში), „პროცესი" (რეჟ. გ. პაბსტი), „უკანასკნელი ხიდი" (რეჟ. ჰ. კოიტნერი), რ-ებმაც საერთაშ. კინოფესტივალებზე პრემიები დაიმსახურა, „ლამაზი მეკობარი" (რეჟ. ლ. დაკენი, ფრანგ.-ავსტრ. ნაწარმოები), „ბოლო მოქმედება" (რეჟ. გ. პაბსტი). 50—60-იან წწ. უმთავრესად გამოდის მუს. ფილმები: „გმირული სიმფონია", „ფრანც შუბერტი", „ვენის საყვარელი", „მომეცი ხელი, ჩემო სიცოცხლე", „დუნაის შვილი", „ოქროს სიმფონია" და სხვ.

ავსტრ. კინოს ცნობილი მოღვაწეები არიან მსახიობები: პ. ვესელი, მ. ანდერგასტი, ტ. ლინგენი, ხ. მოზერი, მაქსიმილიან და მარია შელები, ო. ფიშერი, რ. შნაიდერი; რეჟისორები: გ. პაბსტი, ვ. კოლმ-ველტე, ვ. ფორსტი, ე. ბირზოდი, ხ. და ე. მარიშკები, ა. კვენდლერი და სხვ.; მომავალი კინომუშაკები პროფ. ცოდნას ეუფლებიან მუსიკისა და სახვ. ხელოვნების აკად. კინოგანყოფილებაში. 1955 დაარსდა ავსტრ. კინოარქივი, 1964— კინომუზეუმი. კინოხელოვნების საკითხებს აშუქებს ჟურნალები „ფილმკუნსტი" („Filmkunst", დაარსდა 1949), „ფილმშაუ" („Filmschau", დაარსდა 1951), „ვინერ ფილმცაიტუნგი" („Wiener-Filmzeitung", დაარსდა 1937) და სხვ.

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი I—II, გვ. 33.

**ᲐᲕᲡᲢᲠᲘᲐ-ᲒᲔᲠᲛᲐᲜᲘᲘᲡ ᲮᲔᲚᲨᲔᲙᲠᲣᲚᲔᲑᲐ 1879,** ავსტრია-უნგრეთსა და გერმანიას შორის 1879 წ. 7 ოქტ. ვენაში დადებული ხუთწლიანი სამოკავშირეო ხელშეკრულება (შემდეგ რამდენჯერმე იქნა განახლებული). ითვალისწინებდა გერმანიისა და ავსტრია-უნგრეთის ურთიერთდახმარებას, თუ ერთ-ერთ მათგანს თავს დაესხმოდა რუსეთი. სხვა სახელმწიფო თუ დაესხმოდა, მეორეს კეთილგანწყობილი ნეიტრალიტეტი უნდა დაეცვა; ხოლო თუ თავდამსხმელს რუსეთიც შეუერთდებოდა, მოკავშირე შეიარაღებული ძალებით უნდა დახმარებოდა. ა.-გ. ხ., რ-იც, პირველ ყოვლისა, რუსეთისა და საფრანგეთის წინააღმდეგ იყო მიმართული, სხვა ხელშეკრულებებთან ერთად საფუძვლად დაედო გერმანიის ხელმძღვანელობით სამხ. ბლოკის შექმნას (იხ. *სამთა კავშირი 1882*) და ევროპის ქვეყნების ორ მტრულ ბანაკად გაყოფას.

**ᲐᲕᲡᲢᲠᲘᲐ-ᲘᲢᲐᲚᲘᲐ-ᲡᲐᲤᲠᲐᲜᲒᲔᲗᲘᲡ ᲝᲛᲘ 1859,** პიემონტისა (იტალიის ერთ-ერთი სამეფო) და საფრანგეთის ომი ავსტრიის წინააღმდეგ. ავსტრიას ეკავა ლომბარდია-ვენეციის ოლქი და ხელს უშლიდა იტალიის გაერთიანებას. საფრანგეთის მხრივ ომი ნაკარნახევი იყო იმპერატორ ნაპოლეონ III-ის დინასტიური ინტერესებით და მისწრაფებით, განემტკიცებინა საფრანგეთის გავლენა ჩრდ. იტალიაში (დაეპყრო ახალი ტერიტორიები). 1858 წ. 20 ივლ. იგი საიდუმლოდ შეუთანხმდა პიემონტის პრემიერ-მინისტრ კ. ბ. *კავურს* (იხ. *პლომბიერის შეთანხმება 1858*), რომ სამხ. დახმარებას გაუწევდა პიემონტის სამეფოს ავსტრიის უღლისაგან ლომბარდია-ვენეციის სამეფოს განთავისუფლებისათვის ბრძოლაში, რის საკომპენსაციოდაც იტალიას საფრანგეთისთვის უნდა დაეთმო სავოია და ნიცა. 1859 წ. 29 აპრ. ავსტრიის წინააღმდეგ ომის დაწყებამ დიდი პატრ. აღმავლობა გამოიწვია იტალიაში (იხ. *იტალია*. ისტ. ნარკვევი და ჯ. *გარიბალდი*). საფრ. და პიემონტის გაერთიანებულმა არმიამ (საფრ. ჯარი 116 ათ. კაცი, პიემონტისა — 56 ათ. კაცი) ნაპოლეონ III-ის სარდლობით 4 ივნ. მაჯენტასთან სასტიკად დაამარცხა ავსტრიის არმია (170 ათ. კაცი). ავსტრიის არმიამ ლომბარდია დატოვა. ავსტრიელებმა იმპ. *ფრანც იოზეფ I-ის* სარდლობით მეორე დიდი დამარცხება განიცადეს სოლფერინოსთან (24 ივნისი). ფრონტზე წარმატებამ ახალი რევ. აღმავლობა გამოიწვია ცენტრ. იტალ. სახელმწიფოებში (ტოსკანა, პარმა, პაპის ოლქი, მოდენა). ნაპოლეონ III-ს შეეშინდა იტალ. ხალხის მძლავრი განმათ. მოძრაობისა და შეწყვიტა საომარი მოქმედება. 1859 წ. 11 ივლ. ვილაფრანკაში ავსტრიასთან დადო სეპარატული დროებითი ზავი (რ-ის პირობები დაამტკიცა ციურიხის ხელშეკრულებამ 1859). ავსტრიამ უარი თქვა მხოლოდ ლომბარდიაზე, ვენეცია კი ისევ მას დარჩა. პიემონტსა და საფრანგეთს შორის დადებული ტურინის ხელშეკრულებით (1860) საფრანგეთმა მიიღო სავოია და ნიცა.

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., სხვისი დროშით, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 21; Э н г е л ь с Ф., По и Рейн, М а р к с К. и Э н г е л ь с Ф., Соч., 2 изд., т. 13; მ ი ს ი ვ ე, Сражение при Мадженте, იქვე: მ ი ს ი ვ ე, Сражение при Сольферино, იქვე; С к а з к и н С. Д., Кавур и воссоединение Италии, «Историк-марксист», 1935, № 5—6, с. 88—116.

**ᲐᲕᲡᲢᲠᲘᲐ-ᲘᲢᲐᲚᲘᲘᲡ ᲝᲛᲘ 1848—49,** ომი ავსტრიელთა ბატონობისაგან იტალ. ოლქების — ლომბარდიისა და ვენეციის განთავისუფლებისათვის; მჭიდროდ უკავშირდება *იტალიის რევოლუციას (1848—49)*.

1848 წ. 18 მარტის სახალხო აჯანყების გამარჯვების შედეგად ლომბარდიასა და ვენეციაში შეიქმნა დროებითი რესპ. მთავრობები. ახლად ჩამოყალიბებულმა ეროვნ. გვარდიამ იტალ. სახელმწიფოების მხარდაჭერით ომი დაუწყო ავსტრიელებს. შექმნილი ვითარება საკუთარი დინასტიური ინტერესებისათვის რომ გამოეყენებინა, სარდინიის (პიემონტის) მეფე კარლო ალბერტომ 25 მარტს ომი გამოუცხადა ავსტრიას. პიემონტის ჯარი (დაახლ. 60 ათ. კაცი) ლომბარდიაში შეიჭრა და ვერონის მიმართულებით დაიწყო შეტევა. განსაკუთრებული წარმატება ხვდათ წილად ჯ. *გარიბალდის* მოხალისეთა რაზმებს, მაგრამ მასების მზარდი რევ. მოძრაობით შეშინებული კარლო ალბერტოსა და იტალ. სახელმწიფოთა მესვეურების გამცემლური პოლიტიკის შედეგად 25 ივლ. კუსტოცის ბრძოლაში იტალიის არმია (დაახლ. 44 ათ. კაცი) დაამარცხა ავსტრიის არმიამ (დაახლ. 52 ათ. კაცი); 6 აგვ. ავსტრიელებმა რადეცკის სარდლობით მილანი დაიკავეს. 9 აგვ. კარლო ალბერტომ ვიჯევანოში ხელი მოაწერა დროებით ზავს. ლომბარდია კვლავ ავსტრიას დაუბრუნდა.

იტალიის სახელმწიფოებში რევ. ახალმა აღმავლობამ კარლო ალბერტო აიძულა 1849 წ. 20 მარტს დაერღვია დროებითი ზავი. მორტარასა (21 მარტს) და ნოვარასთან (23 მარტს) ბრძოლებში იტალიელები კვლავ დამარცხდნენ. კარლო ალბერტო ტახტიდან გადადგა და მისი მე *ვიტორიო ემანუილ II* იძულებული გახდა 26 მარტს რადეცკის დაზავებოდა. ავსტრიის არმიამ ლომბარდია-ვენეციის ოლქი დაიკავა. 1849 წ. 6 აგვ. მილანის ზავით სარდინიის სამეფოს დაეკისრა კონტრიბუცია (65 მლნ. ფრანკი).

*ლიტ.*: Н е в л е р (В и л и н) В., К истории воссоединения Италии, М., 1936; T r e v i s a n i G., Dal primo al secondo Risorgimento (1796—1945), Mil., 1954.

**ᲐᲕᲡᲢᲠᲘᲐ-ᲘᲢᲐᲚᲘᲘᲡ ᲝᲛᲘ 1866,** ომი ავსტრიის ბატონობისაგან იტალიის საბოლოო განთავისუფლებისა და გაერთიანებისათვის. ავსტრია-იტალია-საფრ. ომისა (1859) და 1859—60 რევ. შედეგად იტალია ძირითადად გაერთიანდა. შემოუერთებელი დარჩა მხოლოდ პაპის კუთვნილი რომი და ვენეციის ოლქი, სადაც ისევ ავსტრია ბატონობდა. იტალ. მეფე *ვიტორიო ემანუილ II-მ* საომარი სამზადისი დაიწყო ვენეციის ოლქის გასათავისუფლებლად. იტალიაში გამეფებული ანტიავსტრიული განწყობილება თავისი ინტერესებისათვის გამოიყენა პრუსიამ, რ-იც, თავის მხრით, ავსტრიასთან საომრად ემზადებოდა და საფრანგეთის მეშვეობით კავშირი დაამყარა იტალიასთან. *ბისმარკისა* და იტალ. გენერალური შტაბის უფროს გენ. ა. ლა მარმორას მოლაპარაკების შედეგად 1866 წ. 8 აპრ. პრუსიასა და იტალიას შორის დაიდო ავსტრიის წინააღმდეგ მიმართული სამოკავშირეო ხელშეკრულება. 17 ივნ. დაიწყო *ავსტრია-პრუსიის ომი*. 20 ივნ. იტალ. არმია (დაახლ. 120—130 ათ. კაცი) ლა მარმორას მეთაურობით ვენეციის ოლქში შეიჭრა. ასე დაიწყო ა.-ი. ო.; 24 ივნ. კუსტოცასთან ავსტრიის არმიამ (დაახლ. 75—78 ათ. კაცი) დაამარცხა იტალიის არმია, მაგრამ 3 ივლ. თვით ავსტრიელები სასტიკად დამარცხდნენ პრუსიელებთან *სადოვის ბრძოლაში* და იძულებული გახდნენ პრუსიის წინააღმდეგ საბრძოლველად იტალიიდან გადაეყვანათ მნიშვნელოვანი ძალები. ამან იტალიელებს შესაძლებლობა მისცა შეტევაზე გადასულიყვნენ ვენეციის ოლქში და სამხრ. ტიროლში, სადაც დიდი წარმატებით იბრძოდა მოხალისეთა კორპუსი ჯ. *გარიბალდის* მეთაურობით. 20 ივლ. იტალ. ფლოტი (12 სახაზო ხომალდი) კ. ლისასთან საზღვ. ბრძოლაში დაამარცხა ავსტრიის ფლოტმა (7 სახაზო ხომალდი). ამ გამარჯვების მიუხედავად, პრუსიასთან ბრძოლაში რამდენჯერმე დამარცხებული ავსტრია იძულებული გახდა დაჰზავებოდა იტალიას (10 აგვ.). 3 ოქტ. ვენის საზავო ხელშეკრულებით ავსტრიამ ვენეციის ოლქი დაუთმო *ნაპოლეონ III-ს*, რ-მაც იგი იტალიის სამეფოს გადასცა.

*ლიტ.*: Обзор войны 1866 г. в Германии и Италии, пер. с франц., СПб., 1891.

**ᲐᲕᲡᲢᲠᲘᲐ-ᲝᲡᲛᲐᲚᲔᲗᲘᲡ ᲝᲛᲔᲑᲘ XVI—XVIII ᲡᲡ.,** ბრძოლა ოსმალეთსა და ავსტრიელ *ჰაბსბურგებს* შორის უნგრეთის, ტრანსილვანიისა და ბალკანეთის ნ.-კ-ის ზოგიერთი ქვეყნის მიწა-წყლის ხელში ჩასაგდებად. ბალკანეთის ნ.-კ-ის მნიშვნელოვანი ნაწილი ოსმალებმა უკვე XIV—XV სს-ში დაიპყრეს. XVI ს. 20-იან წწ-ში კი დაიწყო მათი დაპყრობითი ომების ახალი ეტაპი. 1521 სულთანმა სულეიმანმა აიღო უნგრეთის სამეფოს უმნიშვნელოვანესი ციხე-ქალაქი ბელგრადი, ხოლო 1526 წ. 29 აგვ. *მოჰაჩის ბრძოლაში* სასტიკად დაამარცხა უნგრეთ-ჩეხიის ლაშქარი და ბუდა დაიკავა. 1529 სულეიმანის ლაშქარმა ალყა შემოარტყა ვენას, მაგრამ ქალაქის აღება ვერ შეძლო. 1532—33 კვლავ დალაშქრა ავსტრია. ხანგრძლივი გარემოცვისა და სისხლისმღვრელი ბრძოლების შემდეგ ოსმალებმა რამდენიმე ქალაქი აიღეს, მაგრამ ზამთრის მოახლოების გამო უკან დაიხიეს. 1533 წ. 23 ივლ. საზავო ხელშეკრულებით ავსტრიამ მიიღო უნგრეთის დას. და ჩრდ.-დას. ნაწილი, მაგრამ ამის სანაცვლოდ სულთნისათვის ყოველწლიური ხარკის გადახდა იკისრა. 1 5 4 0—4 7 ო მ ი ს დროს ოსმალეთმა რამდენჯერმე დალაშქრა უნგრეთი და ავსტრია. 1547 ზავით ავსტრიამ შეინარჩუნა უნგრეთის დას. ნაწილი, მისი ცენტრ. ნაწილი კი მოექცა 1541 შექმნილ ბუდის საბეგლარბეგოში. აღმ. უნგრეთი სულთნის ყმადნაფიც ადგილობრივ ფეოდალებს ებოძათ. 1 5 5 1—6 2 დ ა 1 5 6 6—6 8 ო მ ე ბ ი ძირითადად ტრანსილვანიისათვის წარმოებდა. ოსმალებმა დაიპყრეს ტემეშვარი (ტიმიშოარა, 1552), ეგერი (1553) და სიგეტვარი (1566). 1 5 9 2—1 6 0 6 ო მ ი დაიწყო ოსმალეთმა, რ-მაც 1596 წ. 26 ოქტ. დაამარცხა ავსტრია-უნგრეთის ჯარი, მაგრამ წარმატება ველარ განა-

ვითარა. 1606 ჟიტვატოროკის ზავით ავსტრიამ თავი გაითავისუფლა ხარკისაგან. ამიერიდან ა.-ო. ო-ში დაიწყო გარდატეხა. შეჩერდა ოსმალეთის წინსვლა ცენტრ. ევროპისაკენ. ავსტრია-ოსმალეთის 1660–64 ომში ვერც ერთმა მხარემ ვერ შეძლო ახალი მიწების შემატება. 1683–99 ომი ოსმალეთმა გააჩაღა. მისმა მრავალრიცხოვანმა ლაშქარმა ალყა შემოარტყა ვენას (1683 წ. 14 ივლ.—12 სექტ.), მაგრამ ქალაქი იხსნა პოლონეთის მეფე *იან III სობესკიმ*. 1684 პაპის ინიციატივით შეიქმნა ანტიოსმალური „საღვთო ლიგა“ (ავსტრია, ვენეცია, პოლონეთი), რ-საც 1686-იდან რუსეთიც შეუერთდა. ლიგის წევრებმა მნიშვნელოვანი გამარჯვებები მოიპოვეს. 1699 *კარლოვიცის ზავით*, ოსმალეთმა პირველად დაკარგა დაპყრობილი ტერიტორიები ბალკანეთში, დათმო ტრანსილვანია და მდ-ების დუნაის, დრავასა და სავას შორის მდებარე სლავებით დასახლებული მიწები. დაიწყო ევროპიდან თურქების განდევნის ხანგრძლივი პროცესი. ავსტრიისა და მისი მოკავშირე ვენეციის გამარჯვებებით დამთავრდა აგრეთვე 1716–18 ომი, რ-ის შედეგადაც ოსმალეთმა დაკარგა ჩრდ. სერბია ბელგრადითურთ და ვლახეთის, ხორვატიისა და ბოსნიის ნაწილი. 1737–39 ომში ოსმალეთმა დროებით დაიბრუნა ეს ქვეყნები. 1788–90 ომი ავსტრიამ დაიწყო (რუსეთ-ავსტრიის 1781 ხელშეკრულების შესაბამისად). თავდაპირველად ომი ავსტრიისათვის არახელსაყრელად მიმდინარეობდა, მაგრამ, რუსეთ-ოსმალეთის 1787–91 ომში რუსეთის არმიის გამარჯვებამ ავსტრიის ჯარებს მისცა ბუქარესტის, ბელგრადის, კრაიოვის დაკავების შესაძლებლობა. ინგლისისა და პრუსიის გავლენით, რ-ებიც დაინტერესებული იყვნენ რუსეთის დასუსტებით და ავსტრიის ჩაბმით ანტიფრანგულ კოალიციაში, ავსტრიამ ომი შეწყვიტა. სისტოვის (ახლანდ. სვიშტოვი) სეპარატული ხელშეკრულებით (1791 წ. 4 აგვ.) ავსტრიამ ოსმალეთს დაუბრუნა ამ ომის დროს დაკავებული ყველა ტერიტორია, გარდა ხოტინის ციხისა და ოლქისა (რაც ოსმალეთს დაუბრუნდა რუსეთ-ოსმალეთის ომის დამთავრების შემდეგ).

*წყარო*: Recueil d' actes internationaux de l' Empire Ottoman, publ. par E. G. Noradounghian, v. 1—2, P., 1897—1900; Tarih-i Naima, c. 1—4, Ist., 1281 წ. ჰ. (1865); Tarih-i Peçevi, c. 1—2, Ist., 1281—83 წ. ჰ. (1865—67); Tarih-i Raşit, c. 1—5, Ist., 1282 წ. ჰ. (1866).

*ლიტ.*: Новичев А. Д., История Турции (XI—XVIII вв.), Л., 1963; Hammer J., Geschichte des Osmanischen Reiches, Bd. 3—8, Pest, 1828—32; Uzunçarşılı I. H., Osmanli tarihı, c. 2—4, Ankara, 1949—56.

**ავსტრია-პრუსია-დანიის ომი 1864,** ომი შლეზვიგ-ჰოლშტაინის საჰერცოგოების ხელში ჩასაგდებად. ომის საბაბი გახდა 1863 წ. 18 ნოემბ. მიღებული დანიის ახალი კონსტიტუცია, რ-ის მიხედვით შლეზვიგი დანიას უერთდებოდა. კონსტიტუციამ დაარღვია ლონდონის 1852 აქტი, რ-ითაც, დანიასა და საჰერცოგოებს შეეძლოთ მხოლოდ პირადი უნიით ყოფილიყვნენ დაკავშირებული. 1864 წ. 16 იანვ. ავსტრიამ და პრუსიამ დანიის მეფე *კრისტიან IX-ს* კონსტიტუციის გაუქმება მოსთხოვეს. უარის შემდეგ 1864 წ. 1 თებ. ავსტრია-პრუსიის არმია (60 ათ. კაცი) შლეზვიგში შეიჭრა. საერთაშ. მდგომარეობა დანიისათვის არახელსაყრელი აღმოჩნდა, ინგლისი და საფრანგეთი მას არ მიემხრნენ. 7 თებ. დანიის ჯარმა (30 ათ. კაცი) ფლენსბურგი დატოვა. 18 აპრ. მოკავშირეებმა დიუპელი (დიუბელი) დაიკავეს. დანიის არმია იძულებული გახდა ევაკუირებულიყო კ-ებ ალსსა (ალსენსა) და ფიუნზე. მართალია, საზღვ. ბრძოლაში კ. რიუგენსა (17 მარტი) და კ. ჰელგოლანდთან (9 მაისი) დანიამ გაიმარჯვა, მაგრამ 29 ივნ. პრუსიამ დაიკავა კ. ალსი, შემდეგ კი მთელი იუტლანდიის ნ.-კ.; ვენის ზავით 1864 წ. 30 ოქტ. დანიამ პრუსიას და ავსტრიას დაუთმო შლეზვიგი, ჰოლშტაინი და ლაუენბურგი. ა.-პ.-დ. ო. პირველი იყო იმ ომთაგან, რ-თაც შემდეგში მოჰყვა გერმანიის გაერთიანება პრუსიის ჰეგემონიით.

*ლიტ.*: Энгельс Ф., Роль насилия в истории, Маркс К. и Энгельс Ф., Соч., 2 изд., т. 21; Блом М. О. фон, Война 1864 года в Дании, СПб., 1895; Чудовский В. Н., Война за Шлезвиг-Гольштейн 1864 года, СПб., 1866.

**ავსტრია-პრუსიის ომი 1866,** ომი ავსტრიასა და პრუსიას შორის გერმანიაში ჰეგემონიისათვის. ომის საბაბი გახდა უთანხმოება შლეზვიგ-ჰოლშტაინის გამო, რ-იც ავსტრიამ და პრუსიამ გაშტაინის კონვენციით (1865 წ. 14 აგვ.) გაიყვეს. ავსტრიასთან ომისათვის მზადების პერიოდში ბისმარკმა უზრუნველყო რუსეთისა და საფრ. ნეიტრალიტეტი, იტალიასთან კი 1866 წ. 8 აპრ. სამოკავშირო ხელშეკრულება დადო. პრუსიამ ჯარი შეიყვანა ჰოლშტაინში და 10 ივნ. გერმ. სახელმწიფოებს დაუგზავნა გერმ. კავშირის რეფორმის პროექტი, რ-იც ითვალისწინებდა ავსტრიის გაძევებას კავშირიდან. ამის საპასუხოდ 14 ივნ. ავსტრიის წინადადებითა და გერმ. სახელმწიფოთა უმრავლესობის მხარდაჭერით გერმ. კავშირის სეიმმა გადაწყვიტა სამოკავშირო არმიის მობილიზაცია პრუსიის წინააღმდეგ. 16 ივნ. პრუსიის არმია შეიჭრა ავსტრიის მოკავშირე ჰანოვერში, ჰესენსა და საქსონიაში. 17 ივნ. ავსტრიამ ომი გამოუცხადა პრუსიას. ავსტრია ორ ფრონტზე იბრძოდა — იტალიაში (იხ. *ავსტრია-იტალიის ომი 1866*) და ჩეხიაში, სადაც ავსტრიის 261-ათასიანი არმია მოქმედებდა. მოკავშირეებმა, გარდა საქსონიისა, ვერ შეძლეს ავსტრიისათვის რეალური დახმარება გაეწიათ. პრუსიელებმა 278-ათასიანი არმია გამოიყვანეს. პრუსია უსწრებდა ავსტრიას მრეწვ. განვითარებით, ჰქონდა რკინიგზის ფართო ქსელი, რაც უზრუნველყოფდა ჯარების სწრაფ მობილიზაციასა და გადაყვანას. გარდა ამისა, პრუსიის არმია უკეთესად იყო შეიარაღებული. პრუსიელებს ჰქონდათ ჩახმახწვეტიანი თოფი, რ-იც 3-ჯერ უფრო სწრაფად ისროდა, ვიდრე ავსტრიელების ლულიდან დასატენი თოფი. ნომინალურად არმიას სარდლობდა *ვილჰელმ I*, ფაქტობრივად კი — გენ. შტაბის უფროსი გენ. *მოლტკე* (უფროსი), ხოლო ავსტრიის არმიას — გენ. ბენედეკი. პრუსიის არმიამ სწრაფი წარმატება მოიპოვა ომის ე. წ. მაინის ასპარეზზე (ჰანოვერი, ჰესენი) და ფრანკფურტის მიმართულებით. შემდეგ კი გააძლიერა ჩეხიაში შეტევა. 3 ივლ. მოხდა გადამწყვეტი ბრძოლა სადოვა-კენიგგრეცის რ-ნში (იხ. *სადოვის ბრძოლა*). ავსტრიელები სასტიკად დამარცხდნენ. 13 ივლ. ბენედეკი შეცვალა ერცჰერცოგმა ალბრეხტმა, მაგრამ ომის განგრძობა არც ერთ მხარეს არ მიაჩნდა ხელსაყრელად. ავსტრიას უნგრ. განდგომისა ეშინოდა, ხოლო პრუსიას — საფრ. უკმაყოფილებისა, რ-იც ზავის მომხრე იყო. თავის მხრივ ბისმარკს არ სურდა ავსტრია ძლიერ დაესუსტებინა, რადგან მიზნად ისახავდა მომავალში მასთან დაახლოებას. 26 ივლ. ნიკოლსბურგში დაიდო დროებითი ზავი, ხოლო 23 აგვ. პრაღაში — საზავო ხელშეკრულება. ომის მთავარი პოლიტ. შედეგი იყო მილიტარისტული პრუსიის მეთაურობით ჩრდ. გერმანიის კავშირის შექმნა (ავსტრია კავშირის გარეშე დარჩა) და პრუსიის საზღვრების გაფართოება პატარ-პატარა გერმ. სახელმწიფოების ხარჯზე. ვენეციის ოლქი იტალიას გადაეცა. ა.-პ. ო. მნიშვნელოვანი ეტაპი იყო იუნკრულ-ბურჟ. პრუსიის მიერ გერმანიის „ზემოდან“ გაერთიანების გზაზე.

*ლიტ.*: Галкин И. С., Объединение Германии, М., 1951; Ротштейн Ф. А., Из истории прусско-германской империи, 2 изд., М.—Л., 1948.

**ავსტრია-საფრანგეთის ომი 1809,** ომი ავსტრიასა და ნაპოლეონის დროინდელ საფრანგეთს შორის. წამოიწყო ავსტრიამ იმ მიზნით, რომ აღმოეფხვრა *პრესბურგის ზავის* (*1805*) მძიმე შედეგები და თავიდან აეცდინა დამოუკიდებლობის დაკარგვის საშიშროება. ავსტრიის მთავრობას მიაჩნდა, რომ ამჯერად ნაპოლეონი თავს ვერ გაართმევდა საშინაო და საგარეო პრობლემებს: ნაპოლეონის „დიდი არმია“ ესპ. ხალხის წინააღმდეგ მძიმე ომში იყო ჩაბმული; დაპყრობილ ტერიტორიებზე ძლიერდებოდა ეროვნ.-განმათ. მოძრაობა; ერფურტის შეხვედრის შემდეგ რუსეთ-საფრ. ურთიერთობა ლაიძაბა. პრუსია და გერმ. მთავრები საფრ. წინააღმდეგ იყვნენ განწყობილი; ფრანგი ხალხი კი დაღალა ხანგრძლივმა ომებმა. ომისათვის მზადების პერიოდში ავსტრია ინგლისს შეუკავშირდა (ე. წ. მეხუთე ანტიფრანგული კოალიცია). 10 აპრ. ავსტრიის არმიამ, რ-საც სათავეში ერცჰერცოგი კარლი ედგა, მდ. ინი გადალახა და ბავარიაში შეიჭრა. მაგრამ 19–23 აპრ. ბრძოლის შემდეგ იძულებული გახდა უკან დაეხია. 13 მაისს ფრანგებმა აიღეს ვენა. მაგრამ ნაპოლეონის ცდა — ასპერნისა და ესლინგის (21, 22 მაისი) სისხლისმღვრელ ბრძოლებში ავსტრიელებზე სრული გამარჯვებისათვის მიეღწია — მარცხით დამთავრდა. 1809 ზაფხულში ნაპოლეონმა შეტევა განაახლა. გადამწყვეტი ბრძოლა მოხდა ვაგრამთან 5–6 ივლ., გაიმარჯვეს ფრანგებმა. დამარცხებულმა ავსტრიამ 1809 წ. 14 ოქტ. ხელი მოაწერა *შენბრუნის ზავს*, დაკარგა მნიშვნელოვანი ტერიტორია და ფაქტობრივად საფრანგეთზე დამოკიდებულ სახელმწიფოდ იქცა.

*ლიტ.*: Сухотин Н. Н., Наполеон. Австро-французская война 1809 г., СПб., 1885; Тарле Е. В., Наполеон, М., 1957; Saski Ch. G. L., Campagne de 1809 en Allemagne et en Autriche, t. 1—3, P., 1899—1902.

*გ. კილურაძე.*

**ავსტრია-უნგრეთი,** ავსტრია-უნგრეთის მონარქია, დუალისტური სახელმწიფო, შეიქმნა 1867 ავსტრიის იმპერიის (ჰაბსბურგთა მონარქიის) გარდაქმნის შედეგად ავსტრიისა და უნგრეთის გაბატონებულ კლასთა შეთანხმების საფუძველზე (ე. წ. ავსტრია-უნგრეთის კომპრომისი, 1867 წ. 8 თებ.). ა.-უ-ის მონარქიის შექმნა გამოიწვია ავსტრიის იმპერიის პოლიტ. კრიზისმა, რ-იც განსაკუთრებით გამწვავდა პრუსიასთან დამარცხების შემდეგ (იხ. *ავსტრია-პრუსიის ომი 1866*). I მსოფლიო ომში დამარცხებამ და რუსეთში ოქტ. რევოლუციის გამარჯვებამ ბიძგი მისცა ა.-უ-ში ეროვნულ-განმათ. მოძრაობის აღმავლობას, რის შედეგადაც ა.-უ-ის იმპერია დაიშალა (1918). მის ტერიტორიაზე ჩამოყალიბდა ბურჟ. სახელმწიფოები — ავსტრია, უნგრეთი, ჩეხოსლოვაკია, ნაწილი კი შევიდა იუგოსლავიის, რუმინეთისა და პოლონეთის შემადგენლობაში. იხ. აგრეთვე სტ. *ავსტრია*. ისტ. ნარკვევი.

**ავსტრიელები** (Österreicher), ერი, ავსტრიის ძირითადი მოსახლეობა (დაახლ. 95%). რაოდ. — ავსტრიაში 7,4 მლნ. კაცი (1972, შეფასება), 2 მლნ-ზე მეტი ავსტრიელი ცხოვრობს იტალიაში (სამხრ. ტიროლი), ამერიკაში (ძირითადად აშშ-ში) და სხვა ქვეყნებში. ა-ის სალიტერატურო ენა გერმანულია (იხ. *გერმანული ენა*). ადგილ. დიალექტები თავისებურია. მორწმუნე ა-ის 90% კათოლიკეები

არიან, დანარჩენი—პროტესტანტები. ა-თა სარწმუნოებაში ბევრი წმინდანი წარმოშობით წინაქრისტიანულია (წმ. კლაუსი და სხვ.). ასევე წარმართული რიტუალებია ყველიერის საგაზაფხულო კარნავალი, უკანასკნელი ძნის ზეიმი და სხვ.; ეს გადმონაშთები უმეტესად სოფლებშია შემონახული. ა-ის ეთნოგენეზი რთულია. ამ ერს საფუძველი ჩაუყარეს უძველესმა გერმანულმა ტომებმა (ალემანებმა, ბავარებმა, სვევებმა), რ-ებიც შეერივნენ სლავებსა და ადრე რომანიზებულ კელტებს, რეტებსა და ილირიელებს.

ა-ის 70% ქალაქებში ცხოვრობს, უმრავლესობა მრეწველობაშია დასაქმებული. სოფლის მცხოვრებლები უმთავრესად მიწათმოქმედებასა და მესაქონლეობას მისდევენ. თავისებურია მთიანი რაიონების მცხოვრებთა მატერ. კულტურა (ბინა, საკვები, ტანსაცმელი).

მრავალფეროვანია ავსტრ. ხალხური შემოქმედება; განსაკუთრებით თავისთავადია მუს. ფოლკლორი (კოლორიტული ტიროლური სიმღერები) და ხალხური ცეკვები (ყველაზე პოპულარული — ლენდლერი, რ-იც ვენური ვალსის პროტოტიპად ითვლება). მაღალმხატვრულია ა-ების გამოყენებითი ხელოვნება, ხეზე კვეთა, ნაქარგობა, მაქმანი, მხატვრული კერამიკა და შუშის ნაწარმი. იხ. აგრეთვე სტ. *ავსტრია.*

*ლიტ.*: Народы зарубежной Европы, т. 1, М., 1964; Haberlandt M., Haberlandt A., Die Völker Europas und ihre völkstumliche Kultur, Stuttg., 1928.

**ავსტრიის ეროვნული ბანკი** (Österreichische Nationalbank), სახელმწიფო ცენტრ. საკრედიტო-საემისიო ბანკი (მთავარი კანტორა ქ. ვენაში). დაარსდა 1922 ავსტრია-უნგრ. ბანკის ბაზაზე. ანშლუსის შემდეგ (1938) ა. ე. ბ. შეუერთდა გერმ რაიხსბანკს. 1945 ივლისიდან განაახლა თავისი საქმიანობა. ბანკის ძირითადი კაპიტალი 150 მლნ. შილინგია (1000 — შილინგიანი 150 ათ. აქცია). აქციების 50% სახელმწიფოს ეკუთვნის, დანარჩენი — კერძო პირებსა და დაწესებულებებს. სარგებლობს ბანკნოტების ემისიის მონოპ. უფლებით, არეგულირებს ფულის მიმოქცევასა და კრედიტს, ზედამხედველობას უწევს კომერც. ბანკებს, ადგენს მათი რეზერვების მინიმუმს, რ-თა 15%-ს ისინი ა. ე. ბ-ის ანგარიშზე ინახავენ. ატარებს უცხოური ვალუტის ოპერაციებს, უზრუნველყოფს ავსტრიული შილინგის კურსის სიმტკიცეს და სხვ.; ფილიალები აქვს ავსტრიის ყველა დიდ ქალაქში.

**ავსტრიის კომუნისტური პარტია** (აკპ Kommunistische Partei Österreichs), შეიქმნა 1918 წ. 3 ნოემბ. ვენაში კომუნისტური ჯგუფებისა და წრეების წარმომადგენელთა დამფუძნებელ კონფერენციაზე, მზარდი ეკონ. და პოლიტ. კრიზისისა და რევ. აღმავლობის პირობებში. 1919 მონაწილეობდა კომინტერნის შექმნაში. ავსტრიის კომუნისტებმა აქტიური მონაწილეობა მიიღეს ვენის მუშათა რევ. გამოსვლებში (1927 ივლ.). 1933 აკპ დოლფუსის მთავრობამ აკრძალა და მას არალეგალურ პირობებში უხდებოდა მუშაობა. ი. *კოპლენიგის* მეთაურობით აკპ-მ დაიწყო ბრძოლა ერთიანი პროლეტ. ფრონტის შესაქმნელად. 1934 აკპ *შუცბუნდის* წევრებსა და უპარტიო მუშებთან ერთად იბრძოდა მთავრობის ჯარებისა და პოლიციის წინააღმდეგ ვენაში, ლინცში, შტაირში, გრაცში და სხვ. ქალაქებში. აკპ ამ ბრძოლებში გამოიბრძმედა და მასობრივ პროლეტ. პარტიად იქცა. ავსტრიელი კომუნისტები იბრძოდნენ ესპ. რესპ ინტერნაციონალურ ბრიგადებში. ჰიტლერული გერმ. მიერ ავსტრიის დაპყრობის შემდეგ (1938 მარტი) აკპ სათავეში ჩაუდგა განთავისუფლებისათვის ბრძოლას. ამ ბრძოლაში დაიღუპა ათასობით კომუნისტი, მ. შ. პარტიის ცკ 13 წევრი. ჰიტლერული გერმ. ბატონობისაგან ავსტრიის განთავისუფლების შემდეგ (1945 აპრ.) აკპ ავსტრიის დემოკრატიზაციისათვის ბრძოლაში ჩაება. პარტიის ორგანიზაციულად და იდეოლოგიურად განმტკიცებას ხელი შეუწყო აკპ-ის XXI ყრილობამ (1970). აკპ-მ მონაწილეობა მიიღო კომუნისტური და მუშათა პარტიების თათბირებში (1957, 1960, 1969, მოსკოვი).

აკპ აგებულია დემოკრ. ცენტრალიზმის პრინციპზე. მასში შედიან საწარმოო და ტერიტ. ორგანიზაციები. პარტიის უმაღლესი ორგანოა ყრილობა (იკრიბება 3 წელიწადში ერთხელ). ყრილობებს შორის პარტიის მუშაობას ხელმძღვანელობს აკპ ცკ. აკპ თავ-რეა ფ. მური. პარტიის ბეჭდვითი ორგანოებია ყოველდღიური გაზ. „ფოლკსშტიმმე“ („Volksstimme“), ყოველთვიური თეორ. ჟურნ. „ვეგ უნდ ცილი“ („Weg und Ziel“).

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., წერილი ავსტრიელ კომუნისტებს, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 31; Копленнг И., Избранные произведения (1924—1962), пер. с нем., М., 1963; Steiner H., Die Kommunistische Partei Österreichs von 1918—1933, W., 1968.

**ავსტრიის მეცნიერებათა აკადემია** (Österreichische Akademie der Wissenschaften), დაარსდა ქ. ვენაში 1847 როგორც საიმპერატორო მეცნ. აკადემია; 1918-იდან ეწოდა მეცნ. აკად.; ხოლო 1947-იდან — ა. მ. ა.; შედგება მათ. და საბუნებისმეტყველო მეცნიერებათა და ფილოს. და ისტ. მეცნიერებათა სექციებისაგან. ა. მ. ა-ის შემადგენლობაში 351 წევრია (1968). ბ-კა (100 ათ. ტ.). გამოცემები: „ალმანახი“ („Almanach“), აკად. შრომების ორსერიიანი „მაცნე“ („Anzeiger“), „სხდომათა ოქმები“ („Sitzungsberichte“), აკად. საერთო და ორივე სექციის „მოხსენებები“ („Denkschriften“).

**ავსტრიის რევოლუცია 1848—49,** ბურჟ.-დემოკრ. რევოლუცია, რ-ის მთავარი ამოცანა იყო ავსტრიის მრავალეროვან იმპერიაში ფეოდ.-აბსოლ. წყობილების მოსპობა და დამოუკიდებელი ბურჟ.-ეროვნ. სახელმწიფოების შექმნა. ა. რ-ს ნიადაგი მოუმზადა ჰაბსბურგთა მონარქიის ეკონ. და პოლიტ. კრიზისმა XIX ს. 40-იან წწ-ში და იმპერიაში დამკვიდრებულმა ფეოდ. და ეროვნ. ჩაგვრამ. რევ. ჰეგემონი ლიბერ. ბურჟუაზია იყო, მამოძრავებელი ძალა — ხალხთა ფართო მასები: მუშები, ქალაქის წვრილი ბურჟუაზია და გლეხობა. ა. რ-ს უშუალო ბიძგი მისცა რევოლუციურმა გამოსვლებმა 1848 თებერვალ-მარტში საფრანგეთსა და გერმანიაში. 13 მარტს დაიწყო სახალხო აჯანყება ვენაში. აჯანყებულებმა მოითხოვეს სამოქალაქო თავისუფლებანი, პარლამენტის წინაშე პასუხისმგებელი მთავრობის შექმნა და ხალხის შეიარაღება. კანცლერი მეტერნიხი იძულებული გახდა გადამდგარიყო. ავსტრიის იმპერატორი ფერდინანდ I ხალხს კონსტიტუციას დაჰპირდა. 17 მარტს შეიქმნა მთავრობა, რ-შიც შევიდნენ თავადაზნაურობის და ლიბერალური ბურჟუაზიის წარმომადგენლები. სტუდენტებს მიეცათ უფლება შეექმნათ თავიანთი შეიარაღებული ორგანიზაცია — აკადემიური ლეგიონი, ხოლო მოქალაქეებს — ეროვნული გვარდია. 25 აპრილს მთავრობამ გამოაქვეყნა კონსტიტუციის პროექტი, ხოლო 11 მაისს — საარჩევნო კანონი. კონსტიტუცია ფაქტობრივად მთელ ძალაუფლებას ტოვებდა იმპერატორისა და მის მიერ დანიშნული წევრებისაგან შემდგარი ზედა პალატის ხელში და აკმაყოფილებდა მხოლოდ შეძლებული კლასების ინტერესებს. საარჩევნო კანონი აწესებდა ბინადრობისა და მაღალ ქონებრივ ცენზს, რითაც ხალხის უმეტეს ნაწილს ერთმეოდა არჩევნებში მონაწილეობის უფლება. ამ გარემოებამ ვენაში დიდი უკმაყოფილება გამოიწვია. მთავრობამ გადაწყვიტა ხალხის შეიარაღებული ძალების განადგურება. 14 მარტს გამოიცა ბრძანებულება ეროვნული გვარდიის ცენტრ. კომიტეტის დაშლის შესახებ. მაისის ბოლოს სცადეს აკადემიური ლეგიონის დაშლა. კომიტეტისა და ლეგიონის დასაცავად გამოვიდა შეიარაღებული ხალხი და მთავრობა იძულებული გახდა დათმობაზე წასულიყო. გამოიცა იმპერატორის ბრძანებულება ერთპალატიანი არჩევითი რაიხსტაგის შექმნის შესახებ. რაიხსტაგის სხდომები დაიწყო 22 ივლისს, მასების შიშით იმპერატორი ფერდინანდ I და მისი ახლობლები გაიქცნენ ინსბრუკში, რ-იც კონტრრევოლუციის მთავარი ცენტრი გახდა. 1848 ივნისის აჯანყებამ პარიზში და იმის შიშმა, რომ ავსტრიის პროლეტარიატი დამოუკიდებლად გამოვიდოდა, ხელი შეუწყო ავსტრიის ბურჟუაზიის გადასვლას კონტრრევოლუციის ბანაკში. მთავრობამ გადაწყვიტა გასწორებოდა მუშებს. 12 აგვ. იმპერატორი და მისი თანმხლებნი ვენაში დაბრუნდნენ. 19 აგვ. გამოიცა ბრძანებულება საზ. სამუშაოებზე მყოფი მუშებისათვის ხელფასის დაკლების შესახებ. მუშებმა პროტესტის ნიშნად მასობრივი დემონსტრაციები მოაწყვეს. 23 აგვ. ეროვნული გვარდია სასტიკად გაუსწორდა დემონსტრანტებს. ბურჟუაზიის მერყეობამ და არათანამიმდევრულობამ თავი იჩინა აგრეთვე საგლეხო საკითხისადმი დამოკიდებულებაში. 1848 წ. 7 სექტ. კანონით გაუქმდა გლეხთა მხოლოდ პირადი ვალდებულებები; საბატონო ბეგარა და ღალა უქმდებოდა გამოსასყიდით, რ-ის ოდენობა 20-ჯერ აღემატებოდა იმ თანხას, რ-საც გლეხობა ყოველწლიურად იხდიდა.

რევ. ძალების სისუსტე და ავსტრიის ბურჟუაზიის გამცემლური პოზიცია საიმპერატორო კარმა გამოიყენა რევოლუციის ჩასახშობად ავსტრიასა და მთელს იმპერიაში, განსაკუთრებით უნგრეთში, რ-იც რევოლუციის მთავარ კერას წარმოადგენდა. მაგრამ უნგრეთის რევ. არმიამ უკუაქცია საიმპერატორო ჯარები, რ-საც ელაჩიჩი მეთაურობდა. იმპერატორმა უნგრეთის სეიმი დაშლილად გამოაცხადა, რამაც დიდი აღშფოთება გამოიწვია ვენაში. 6 ოქტ. ხელოსნებმა, მუშებმა და სტუდენტებმა გზა გადაუღობეს ჯარებს, რ-ებიც ფრონტზე მიდიოდნენ. ვენაში სახალხო აჯანყება დაიწყო. გარნიზონის ნაწილი აჯანყებულებს მიემხრო. საიმპერატორო კარი ვენიდან გაიქცა. მაგრამ აჯანყების მეთაურებმა (წვრილი ბურჟუაზიისა და რადიკალური ინტელიგენციის წარმომადგენლებმა) ვერ შეძლეს შეექმნათ ერთიანი ორგანო, რ-იც ხელმძღვანელობას გაუწევდა აჯანყებას. ამით ისარგებლეს კონტრრევ. ძალებმა; ფელდმარშალ ვინდიშგრეცის არმიამ ალყა შემოარტყა ვენას. აჯანყების მეთაურებმა მოლაპარაკება გამართეს ვინდიშგრეცთან და დათანხმდნენ უსიტყვო კაპიტულაციაზე, მაგრამ მობილურმა გვარდიამ, რ-იც აჯანყების დროს მუშებმა შექმნეს, არ ცნო კაპიტულაცია და განაგრძო ბრძოლა. მხოლოდ 31 ოქტ. შესძლეს იმპერატორის ჯარებმა ვენაში შესვლა და აჯანყების სისხლში ჩახშობა. ოქტომბრის აჯანყების დამარცხების შემდეგ ავსტრიაში შეიქმნა ახალი მთავრობა (თავად შვარცენბერგის მეთაურობით), რ-ის შემადგენლობაში შევიდნენ ფეოდ.-მონარქისტული და მსხვილი ბურჟ. წარმომადგენლები. იმპერატორმა ფრანც იოზეფ I-მა (ტახტზე ავიდა 1848 დეკ.) შემოიღო ახალი რეაქციული კონსტიტუცია. რაიხსტაგი გარეკეს. ავსტრიის მთავრობამ ჩაახშო რევ. მოძრაობა იტალიაში (1849 მარტი) და რევოლუცია უნგრეთში (1849 აგვ.).

**ავსტრიის კომუნისტური პარტია.**

ყრილობები და უმნიშვნელოვანესი კონფერენციები

დამფუძნებელი კონფერენცია—3 ნოემბ. 1918, ვენა
I—9 თებ. 1919, ვენა
II—6/7 ივლ. 1919, ვენა
III— (საერთოავსტრიული კონფერენცია) —7/8 დეკ 1919, ვენა
IV—23/25 იანვ. 1921, ვენა
V—26/27 მარტი 1922, ვენა
VI—10/12 მარტი 1923, ვენა
VII—8/10 მარტი, 1924, ვენა
საერთოავსტრიული კონფერენცია — 15—16 ნოემბ. 1924, ვენა
VIII—12/14 სექტ 1925, ვენა
IX—18/20 ივნ. 1927, ვენა
X—16/18 თებ. 1929, ვენა
XI—27/29 ივნ. 1931, ვენა
XII—სექტ. 1934, პრაღა
საერთოავსტრიული კონფერენცია—აგვ. 1937, პრაღა
XIII—19/22 აპრ. 1946, ვენა
XIV—29 ოქტ./2 ნოემბ. 1948, ვენა
XV—1 ნოემბ /4 ნოემბ. 1951, ვენა
XVI—13/16 მაისი 1954, ვენა
XVII—28/31 მარტი 1957, ვენა
კონფერენცია—19/20 თებ. 1958, ვენა
XVIII—1/3 აპრ. 1961, ვენა
XIX—27/30 მაისი 1965, ვენა
XX—3/6 იანვ. 1969, ვენა
XXI—28/30 მაისი, 1970, ვენა
საერთოავსტრიული კონფერენცია—27 თებ. 1971, ვენა

ა. რ-ის დამარცხების ძირითადი მიზეზი იყო ბურჟ. ღალატი, მისი კონტრრევ. ბანაკში გადასვლა; პროლეტარიატის მოუმწიფებლობა და სისუსტე. ბურჟუაზია კონსტ. მონარქიისათვის იბრძოდა (არც მას და არც ბურჟ. ინტელიგენციის რადიკალურ ნაწილს — ვენის სტუდენტობას არ მოუთხოვიათ ჰაბსბურგთა დამხობა). ბურჟ.-დემოკრ. რევ. ამოცანები გადაუჭრელი დარჩა. რევ. მნიშვნელოვანი შედეგი იყო გლეხთა ნაწილობრივი განთავისუფლება ფეოდ. ვალდებულებათაგან, რამაც ხელი შეუწყო ავსტრიის იმპერიაში შემავალი ქვეყნების კაპიტალ. განვითარებას.

*ლიტ.*: Маркс К., Революция в Вене, Маркс К. и Энгельс Ф., Соч., 2 изд., т. 5; მისივე, Победа контрреволюции в Вене, იქვე: Бах М., История австрийской революции 1848 года, пер. с нем., 2 изд., М. 1923; Кан С. Б., Революция 1848 года в Австрии и Германии, М., 1948; Пристер Е., Краткая история Австрии, пер. с нем., М., 1952; Революции 1848—1849, т. 1—2, М., 1952.

**ავსტრიის სახალხო პარტია** (ასპ; Österreichische Volkspartei), შეიქმნა 1945 აპრ., ყოფილი ქრისტ.-სოციალური პარტიის ბაზაზე. მჭიდროდ არის დაკავშირებული კათოლ. ეკლესიასთან, გამოხატავს მსხვილ მრეწველთა და მიწათმფლობელთა ინტერესებს, აერთიანებს 700 ათ. მეტ წევრს (1969). ასპ-ში შედის სამი კავშირი: სამეურნეო (უმთავრესად მეწარმენი), მუშა-მოსამსახურეთა და გლეხთა კავშირები. 1945-იდან *ავსტრიის სოციალისტურ პარტიასთან* ერთად ქმნიდა კოალიციურ მთავრობებს. 1966 მარტში პარლამ. არჩევნებში მან უმრავლესობა მიიღო (ეროვნ. საბჭოში 165 ადგილიდან—85) და ერთპარტიული მთავრობა შეადგინა. 1970 მარტიდან ოპოზიციაშია. ბეჭდვითი ორგანოები: „ფოლკსცაიტუნგი" („Volkszeitung"), თეორ. ჟურნ. „ესტერრაიხიშე მონატსჰეფტე" („Österreichische Monatshefte").

**ავსტრიის სოციალისტური პარტია** (ასპ; Sozialistische Partei Österreichs), დაარსდა 1945 აპრ. ავსტრიის სოც.-დემ. პარტიის ბაზაზე; 1970 ასპ-ში იყო 700 ათ. მეტი წევრი. მას მხარს უჭერს ავსტრიის პროფკავშირთა გაერთიანება (1,5 მლნ-ზე მეტი წევრი).

ასპ პროგრამა (1958) გამსჭვალულია რეფორმისტული სულისკვეთებით — უარყოფს კლასობრივი ბრძოლის აუცილებლობას, ქადაგებს „სოციალური პარტნიორობის" იდეებს; ბურჟ. *ავსტრიის სახალხო პარტიასთან* ერთად ასპ 1945—66 მონაწილეობდა კოალიციურ მთავრობებში. 1970 მარტში, პარლამ. არჩევნებში, ასპ მიიღო 81 მანდატი 165-იდან და პარტიის თავმჯდომარემ 1967-იდან ბ. *კრაისკიმ* შექმნა ერთპარტიული მთავრობა. ბეჭდვითი ორგანოები: გაზ. „არბაიტერ-ცაიტუნგი" („Arbeiter-Zeitung"), თეორ. ჟურნ. „ცუკუნფტი" („Die Zukunft").

**„ავსტრიული მემკვიდრეობა",** ომი ავსტრიული მემკვიდრეობისათვის 1740—48, ომი ევროპის სახელმწიფოთა შორის. დაიწყო იმპ. *კარლ VI* ჰაბსბურგის გარდაცვალების (1740 წ. 20 ოქტ.) შემდეგ. 1713 კარლ VI-მ *პრაგმატული სანქციით* ავსტრიის ყველა სამფლობელო განუყოფლად გამოაცხადა და თავის უფროს ასულს *მარია ტერეზიას* დაუტოვა. პრაგმატული სანქცია ცნო ევრ. სახელმწიფოთა დიდმა ნაწილმა. ამის მიუხედავად, მარია ტერეზიას ტახტზე ასვლისთანავე (1740) პრუსიამ და საფრანგეთმა ბავარიასთან, საქსონიასთან, ესპანეთსა და პიემონტთან ერთად ომი გამოუცხადეს ავსტრიას. ომის მთავარი მიზეზი ავსტრია-საფრანგეთისა და ინგლის-საფრანგეთის წინააღმდეგობებთან (ამ წინააღმდეგობათა გამწვავება გრძელდებოდა ესპანეთის მემკვიდრეობისათვის ომის 1701—14 შემდეგაც) ერთად იყო პრუსიის აგრესიული მისწრაფებები და მისი მეტოქეობა ავსტრიასთან ცენტრალურ ევროპაში. 1740 წ. 16 დეკ. პრუსიის არმია სილეზიაში შეიჭრა და 1741 იანვარში თითქმის მთლიანად დაიკავა იგი. 10 აპრ. ავსტრიელები მოლვიცთან დამარცხდნენ. საფრანგეთს სურდა ავსტრიის ნიდერლანდი დაეპყრო და თავისი მოკავშირე, ბავარიის კურფიურსტი კარლ ალბრეხტი (კარლ VII, 1742—45) „გერმანელი ერის რომის საღვთო იმპერიის" იმპერატორად დაესვა; ესპანეთს კი ავსტრიის იტალიური სამფლობელოების ხელში ჩაგდება უნდოდა. ავსტრიას მხარი დაუჭირეს ინგლისმა, ჰოლანდიამ და რუსეთმა (1746-იდან). ომში ჩაბმული აღმოჩნდა ევრ. სახელმწიფოთა მნიშვნელოვანი ნაწილი. ომის უკანასკნელ პერიოდში სამხ. ოპერაციების მთავარ ასპარეზად იქცა ავსტრიის ნიდერლანდი, სადაც საფრ. არმია შეიჭრა *მორიც საქსონელის* სარდლობით და მნიშვნელოვანი გამარჯვებები მოიპოვა ინგლის-ავსტრიის ჯარებზე ფონტენუასთან (1745 წ. 11 მაისი), როკუსთან (1746 წ. 11 ოქტ.), ლაუფელდთან (1747 წ. 2 ივლ.), დაიკავა ციხე-სიმაგრეები ანტვერპენი და მონსი. აახენის ზავით (1748 წ. 18 ოქტ.) ავსტრიამ შეინარჩუნა სამფლობელოთა დიდი ნაწილი, აღიარებულ იქნა მარია ტერეზიას უფლებები ტახტზე. ავსტრიის ზოგიერთი სამფლობელო იტალიაში ესპანეთს გადაეცა, ხოლო სილეზიის დიდი ნაწილი პრუსიამ შეიერთა. ზავმა ვერ გადაჭრა წინააღმდეგობები ევროპის სახელმწიფოებს შორის, რამაც მოგვიანებით გამოიწვია *შვიდწლიანი ომი 1756—63*.

*ლიტ.*: Соловьев С. М., Политика России во время войны за Австр. наследство, «Журнал Министерства народного просвещения», 1867, т. 135, № 9; Die Kriege Friedrichs des Großen 1740—1763, bearb. von Ritter Hoen, Bd. 1, B., 1907; Österreichischer Erbfolgekrieg (1740—1748), Bd. 1—9, W., 1896—1914; Weil H., La guerre de la succession d'Autriche (1740—1748), [v. 1—6], P., 1897—1913.

**ავსტრიული სკოლა** პოლიტეკონომიაში (ზოგჯერ ვენის სკოლასაც უწოდებენ), სუბიექტურ-ფსიქოლოგიური მიმართულება ბურჟუაზიულ პოლიტეკონომიაში, *ვულგარული პოლიტიკური ეკონომიის*ნაირსახეობა. წარმოიშვა ავსტრიაში XIX ს. 80-იან წწ-ში. ეს იყო კ. მარქსის „კაპიტალის" I ტ. გამოსვლის, მარქსისტული ეკონ. მოძღვრების გავრცელებისა და მუშათა რევ. მოძრაობის აღმავლობის საპასუხო რეაქცია. ა. ს. მარქსიზმს უპირისპირებდა ბურჟ. პოლიტეკონ. სისტემას, რ-იც ბურჟუაზიის აპოლოგიის ახალ ამოცანებს უპასუხებდა. სკოლა დააარსა კ. მენგერმა. XIX—XX სს. მიჯნაზე მას ხელმძღვანელობდნენ კ. მენგერი, ფ. ვიზერი, ე. *ბემ-ბავერკი*, ე. საქსი. 20-იან წწ. ა. ს-ის მემკვიდრე გახდა „ახალგაზრდა ავსტრიული სკოლა" (ლ. მიზესი, ფ. ჰაიეკი, რ. შტიგლი, ო. მორგენშტერნი, გ. ჰაბერლერი და სხვ.), რ-მაც შემდგომ დიდი როლი ითამაშა ბურჟ. პოლიტ.-ეკონ. განვითარებაში. ახალგაზრდა ა. ს-ის მიმდევრები არიან უ. ს. ჯევონსი და ა. *მარშალი* ინგლისში, ლ. ვალრასი — შვეიცარიაში, ჯ. ბ. *კლარკი* და ე. სელიგმენი — აშშ-ში. ა. ს-ის მეთოდოლ. პრინციპებს და თეორ. შეხედულებათა სისტემას გადმოგვცემს კ. მენგერის „პოლიტიკური ეკონომიის საფუძვლები" (1871), „გამოკვლევები საზოგადოებრივ მეცნიერებათა და განსაკუთრებით პოლიტიკური ეკონომიის მეთოდის შესახებ" (1883), „ისტორიზმის შეცდომები გერმანულ პოლიტიკურ ეკონომიაში" (1884), ე. ბემ-ბავერკის „სამეურნეო დოვლათის ფასეულობის თეორიის საფუძვლები" (1886), „კაპიტალი და მოგება" (1884—89), ფ. ვიზერის „სამეურნეო ფასეულობის წარმოშობისა და ძირითადი კანონების შესახებ" (1884), „ბუნებრივი ფასეულობა" (1889) და სხვ.

კ. მარქსის ეკონ. მოძღვრების ამოსავალ პუნქტს — შრომითი ღირებულების თეორიას — ა. ს. უპირისპირებდა *ზღვრული სარგებლიანობის თეორიას*, რ-ის მიხედვითაც ღირებულებას განსაზღვრავს ნივთის სარგებლიანობა და არა მასზე გაწეული შრომა. ხოლო ეკონ. ცხოვრების განმსაზღვრელი ელემენტებია ინდივიდ. მოთხოვნილება დოვლათზე და ამ დოვლათის არსებული მარაგი.

ზღვრული სარგებლიანობის თეორიის საფუძველზე ა. ს-მ წამოაყენა სარგებლისა და მოგების ბურჟ. აპოლოგეტური თეორია, რ-იც ეწინააღმდეგება მარქსისტულ მოძღვრებას ზედმეტი ღირებულების შესახებ. ამ თეორიის მიხედვით, მთელი დოვლათი იყოფა დღევანდელ დოვლათად (მოხმარების საგნები) და მომავლის დოვლათად (წარმოების საშუალებები). შრომაც წარმოების საშუალებებს მიეკუთვნება და მომავლის დოვლათად ითვლება. ამასთან, დღევანდელი დოვლათის სუბიექტური ღირებულება უფრო მეტია, ვიდრე მომავლის დოვლათისა. სარგებელი არის სხვაობა ამ სუბიექტურ შეფასებათა შორის. შრომა, რაკი იგი მომავლის დოვლათს განეკუთვნება, ყოველ მომენტში მის მიერ შექმნილი პროდუქტის ღირებულებაზე ნაკლებად ანაზღაურდება. ამრიგად, ა. ს. აიგივებს შრომისა და წარმოების საშუალებების როლს წარმოების პროცესში და ამით უარყოფს კაპიტალ. ექსპლუატაციას. ზღვრული სარგებლიანობის საფუძველზე აღმოცენდა ე. წ. კეთილდღეობის თეორია.

ა. ს-ის იდეების შემდგომი გაგრძელებაა მოძღვრება წარმოების ფაქტორების „ზღვრული მწარმოებლურობის" შესახებ, რ-იც ამტკიცებს, რომ მოგება მუშათა შრომით შექმნილი ზედმეტი ღირებულების ფორმა კი არა, „კაპიტალის ზღვრული სარგებლიანობის" შედეგია (იხ. *მწარმოებლურობის თეორია*).

ა. ს-ის იდეებს ანტიკომუნიზმის თანამედროვე იდეოლოგები იყენებენ იმის დასამტკიცებლად, თითქოს სოციალ. ეკონომიკაში არ შეიძლებოდეს შრომითი ღირებულების მარქსისტული თეორიის გამოყენება და ამიტომ სოციალ. ქვეყნების ეკონ. თეორია და სამეურნეო მშენებლობის პრაქტიკა უნდა დაემყაროს ზღვრული სარგებლიანობის თეორიის — *მარჟინალიზმის* და სხვ. პრინციპებს.

*ლიტ.*: ლენინი ვ. ი., მარქსიზმი და რევიზიონიზმი, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 15; ჭანუყვაძე გ., ბურჟუაზიული ვულგარული პოლიტიკური ეკონომიის კრიტიკა, ნაწ. 1, თბ., 1962; მისივე, ბურჟუაზიული პოლიტიკური ეკონომიის კრიტიკა, ნაწ. 4, თბ., 1969.

**ავსტროაზიური ენები** (ლათ. auster — სამხრეთი და აზია), ენათა ოჯახი, რ-ის უმნიშვნელოვანესი ჯგუფებია მონ-ქმერული და მუნდა. მონ-ქმერის ჯგუფში შედის ქმერული (გავრცელებულია კამბოჯაში), მონი (სამხრ. ბირმაში) და ვიეტნამის, ლაოსისა და ტაილანდის მცირერიცხოვანი ხალხების ენები (ბანარი და სხვ.). ამავე ჯგუფს ენათესავება ქჰასი ენა (გავრცელებულია ასამში — ინდოეთი) და ვა-პალაუნგის ენათა ჯგუფი, რ-იც მოიცავს პალაუნგს, რიანგს, ვას (ბირმაში), ქმუს (ჩრდ. ლაოსში), კავას (იუნანში — ჩინეთი) და სხვ.; მუნდა ენები გავრცელებულია ინდოეთში, მეტწილად ბიჰარისა და ორისას შტატებში, მ. შ. უმნიშვნელოვანესია სანტალი ენა. ა. ე-ის განსაკუთრებულ ჯგუფს ქმნის მალაკის უძველეს მოსახლეთა ენები — სემანგი და სენოი, აგრეთვე ნიკობარის ენა (ნიკობარის კ-ები). მონ-ქმერული, ვა-პალაუნგი და ქჰასი ენა ტიპოლოგიურად იზოლირებული ენებია; ახასიათებს

ძირის ერთმარცვლიანობა; სიტყვაწარმოება — პრეფიქსებისა და ინფიქსების მეშვეობით. მუნდა ენები აგლუტინაციურია, ახასიათებს სუფიქსაცია. ა. ე-თა ოჯახი დღესდღეობით არაა სათანადოდ შესწავლილი; ნათესაობა ჯგუფებს შორის და, ამდენად, თვით ამ ოჯახის არსებობა არ შეიძლება საბოლოოდ დადგენილად ჩაითვალოს. სავარაუდოა მათი შორეული ნათესაობა ავსტრონეზიურ ენებთან.

ა. ე-ზე მეტყველებს დაახლ. 13,5 მლნ. კაცი.

**ავსტრომარქსიზმი,** მარქსიზმის რევიზიისა და ოპორტუნიზმის ნაირსახეობა, რ-იც შენიღბულია „მარქსისტული" ტერმინოლოგიით და გადაჭრით ეთიშება რევ. მარქსიზმის საფუძვლებს. წარმოიშვა XIX ს. 90-იან წწ-ში. მის ფუძემდებლებად და იდეოლოგებად ითვლებიან ავსტრიის ს.-დ. პარტიის რეაქციონერი ლიდერები ო. ბაუერი, კ. რენერი, მ. და ფ. ადლერები. ფილოსოფიაში ა. დიალექტიკურ და ისტორიულ მატერიალიზმს ცვლიდა იდეალიზმით, ნეოკანტიანურ-მახისტური რეაქციული კონცეფციებით. ისტორიის გაგებაში მისი ამოსავალი თეორ. ბაზა იყო ვულგარული ისტ. *ფატალიზმი* — საზ-ბის რევ. გარდაქმნის შესაძლებლობის უარყოფა. ა-ის წარმომადგენლები ცდილობდნენ გაემართლებინათ სტიქიურობა და თვითდინება მუშათა მოძრაობაში, რაც მუშათა კლასის იდეურ განიარაღებას ნიშნავდა. ა-ის ოპორტუნისტულ-რევიზიონისტულმა ბუნებამ განსაკუთრებით პოლიტ-ეკონომიაში იჩინა თავი. კაპიტალიზმის დაცვის მიზნით ა-ის მიმდევრები ქადაგებენ კაპიტალ. მეურნეობის „მშვიდობიანი სოციალიზაციის" რეფორმისტულ თეორიას და იცავენ იმ აზრს, რომ აღწარმოების პროცესში პრიმატი წარმოებას კი არა, მიმოქცევას ეკუთვნის, ამიტომ პროლეტარიატმა ხელი უნდა აიღოს კაპიტალ. კერძო საკუთრების ექსპროპრიაციაზე და დაკმაყოფილდეს მიმოქცევის პროცესის მშვიდობიანი ფსევდოსოციალიზაციით. ვ. ი. ლენინმა ა. დაახასიათა როგორც პროლეტარიატის ინტერესების ღალატი. წინააღმდეგობა ა-სა და მარქსიზმს შორის გამოვლინდა ეროვნ. საკითხშიც. ა-ის წარმომადგენლებმა წამოაყენეს „კულტურულ-ეროვნული ავტონომიის" ბურჟ.-ნაციონალისტური თეორია, რ-ის დანიშნულება იყო ეროვნ. ნიშნის მიხედვით სოც. ზავის ჩამოგდება ბურჟუაზიასა და პროლეტარიატს შორის. I მსოფლიო ომის დროს ა. გამოდიოდა ბურჟ. სამშობლოს დამცველის როლში, ამართლებდა იმპერიალ. ომს. მისმა ლიდერებმა იმთავითვე მტრული პოზიცია დაიკავეს ვ. ი. ლენინისა და ახალგაზრდა საბჭ. რესპ. მიმართ. ლოზუნგით — „ყოველ ქვეყანას საკუთარი მარქსიზმი!" — ა. ებრძოდა ლენინიზმს, ხელს უშლიდა ბოლშევიზმის იდეების გავრცელებას სხვა ქვეყნებში. II მსოფლიო ომის შემდეგ მან მთლიანად გაწყვიტა კავშირი რევ. მარქსიზმთან და ჩადგა სახელმწიფო-მონოპ. კაპიტალის სამსახურში. ა-ის მემარჯვენე სოც.-დემ. იდეოლოგები მარქსიზმ-ლენინიზმსა და სოციალიზმს ებრძვიან *ანტიკომუნიზმის* პოზიციებიდან.

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., «დემოკრატიისა» და დიქტატურის შესახებ, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 28; მ ი ს ი ვ ე, კრიტიკული შენიშვნები ნაციონალურ საკითხზე, იქვე, ტ. 20; მ ი ს ი ვ ე, «კულტურულ-ნაციონალური» ავტონომიის შესახებ, იქვე, ტ. 19; მ ი ს ი ვ ე, მუშების გარყვნა დახვეწილი ნაციონალიზმით, იქვე, ტ. 20; მ ი ს ი ვ ე, ნაციონალური პროგრამის ისტორიისათვის ავსტრიასა და რუსეთში, იქვე, ტ. 20; მ ი ს ი ვ ე, სალამი იტალიელ, ფრანგ და გერმანელ კომუნისტებს, იქვე, ტ. 30; მ ი ს ი ვ ე წერილი ავსტრიელ კომუნისტებს, იქვე, ტ. 31; ს ტ ა ლ ი ნ ი ი. ბ., მარქსიზმი და ნაციონალური საკითხი, თხზ., ტ. 2, თბ., 1947; Д в о р к и н И. Н., Критика экономических теорий правых социалистов, М., 1959; Реформизм, ревизионизм и проблемы современного капитализма, М., 1959.

**ავსტრონეზიური ენები** (ლათ. auster—სამხრეთი და ბერძნ. nesos—კუნძული), წყნარი ოკეანის კუნძულების მკვიდრი მოსახლეობის ენების პირობითი სახელწოდება. იხ. *ინდონეზიური ენები, მალაიურ-პოლინეზიური ენები.*

**ავსტროსლავიზმი,** ავსტრიის იმპერიის (1867-იდან ავსტრია-უნგრეთის) ფედერ. სახელმწიფოდ (ჰაბსბურგების მეთაურობით) გარდაქმნის გეგმა. შეიმუშავეს ჩეხიის ლიბერ.-ბურჟ. იდეოლოგებმა XIX ს. 40-იან წწ. პირველად ა-ის იდეა წამოაყენა მწერალმა და პოლიტ. მოღვაწემ კ. ჰავლიჩეკ-ბოროვსკიმ (1846). ა-ის ვრცელი პროგრამით გამოვიდა ჩეხი ისტორიკოსი ფ. *პალაცკი* (1848, 1849). იგი ავსტრიის იმპერიაში მცხოვრები სლავი ხალხების სახელმწიფოდ გამოყოფის წინააღმდეგი იყო და მათთვის ავტონომიას მოითხოვდა. ა. ნაკარნახევი იყო ჩეხი ბურჟ. კლასობრივი და ეროვნ. ინტერესებით. ა. 1848—49 და XIX ს. 60-იან წწ-ში მიზნად ისახავდა მასების ჩამოშორებას კლასთა ბრძოლისა და ეროვნ.-განმათ. მოძრაობისაგან, ამიტომ თავისი არსით რეაქციული იყო. ჩეხიის ლიბერ. ბურჟ. იდეოლოგები ა-ს იცავდნენ XX ს. დამდეგსაც.

*ლიტ.*: Р а т н е р Н. Д., Программа и тактика чешской буржуазии в 1860—1867 гг., «Ученые записки Ин-та славяноведения АН СССР», 1956, т. 14; У д а л ь ц о в И. И., Очерки по истории национально-политической борьбы в Чехии в 1848 г., М., 1951.

**ავტარკია** (ბერძნ. autarkeia<autos — თვით და arkeō — ვკმაყოფილდები, საკმარისად მივიჩნევ), 1. ფ ი ლ ო ს ო ფ ი ა შ ი — თვითკმაყოფილება, დამოუკიდებლობა. ანტიკურ ეთიკაში ა. ნიშნავს შინაგან თვითკმაყოფილებას. „ავტარკია არის აუცილებლით დაკმაყოფილება" (ქრისიპე). არისტოტელე „ნიკომაქეს ეთიკაში" ა-ს განიხილავს როგორც ანგარებასთან გაიგივებულ შინაგან თვითკმაყოფილებას. თანამედროვე მნიშვნელობით განცალკევებისაკენ მისწრაფების აღსანიშნავად იხმარება. 2. ე კ ო ნ ო მ ი კ ა შ ი — ამა თუ იმ კაპიტალ. ქვეყნის ფარგლებში კარჩაკეტილი, თვითკმარი, გარესამყაროსაგან დამოუკიდებელი ეროვნული მეურნ. შექმნა, რაც იწვევს სხვა ქვეყნებთან ტრად. საერთაშორისო ეკონ. კავშირის გაწყვეტას. სრული ა. მხოლოდ კაპიტალისტურამდელ ფორმაციებში, ნატურალური მეურნ. პირობებში არსებობდა. ა-ის პოლიტიკა ეწინააღმდეგება *შრომის საერთაშორისო დანაწილების* მოთხოვნებს. იმპერიალიზმის ეპოქაში, როდესაც ქვეყნები ერთმანეთთან მჭიდრო საერთაშ. ეკონ. ურთიერთობათა სისტემით არის დაკავშირებული, კაპიტალ. წინააღმდეგობათა გამწვავების საფუძველზე წარმოიშობა მხოლოდ ა-ის ტენდენციები. ამ ტენდენციებმა განსაკუთრებით იჩინა თავი XX ს. 30-იან წწ-ში, როდესაც მსოფლიო ეკონ. კრიზისის (1929—33) შედეგად კაპიტალ. ქვეყნებმა შეწყვიტეს საგარეო ვაჭრობა და სხვა ეკონ. ურთიერთობანი და დაადგნენ ე. წ. „მეზობლის გაკოტრების" პოლიტიკას. ა. იყო ფაშიზმის ოფიც. ეკონ. თეორია. II მსოფლიო ომის შემდეგ ა-ის ტენდენციები ახასიათებს ზოგიერთ კარჩაკეტილ სავაჭრო-ეკონ. ბლოკს (იხ. აგრეთვე სტ-ები *ევროპის ეკონომიკური გაერთიანება, თავისუფალი ვაჭრობის ევროპული ასოციაცია*).

**ავტო...** (ბერძნ. autos — თვით), რთული სიტყვის პირველი შემადგენელი ნაწილი. იხმარება: 1. „თვით", „თავისი" მნიშვნელობით. მაგ., ავტობიოგრაფია, ავტომობილი; 2. „ავტომობილისა", „საავტომობილოს" მნიშვნელობით. მაგ., ავტოკოლონა, ავტოსტრადა. 3. „ავტომატურის" მნიშვნელობით. მაგ., ავტოკალამი, ავტოპილოტი.

**ავტოაირამომრთველი,** მაღალი ძაბვის წრედების ჩამრთველ-ამომრთველი მოწყობილობა, რ-შიც კონტაქტების განრთვისას წარმოქმნილ რკალს აქრობს კამერის კედლების მასალისაგან (ორგ. მინა ან ფიბრა) რკალისავე გავლენით გამოყოფილი აირები. ა. *ზეთის ამომრთველთან* შედარებით უფრო პატარაა, იაფი ღირს, აფეთქებაუსაფრთხო და ადვილი დასამონტაჟებელია; აქვს ნაკლიც: მუშაობისას ნაკლებსაიმედოა, აირის გამომყოფი დეტალები მალე უცვდება.

**ავტობიოგრაფია** (*ავტო . . .* და ბერძნ. bios—ცხოვრება, graphō — ვწერ), საკუთარი ცხოვრების აღწერა; ლიტ. ჟანრი, რ-იც უახლოვდება *მემუარებს,* მაგრამ განსაკუთრებით ამახვილებს ყურადღებას ავტორის პიროვნებასა და მის სულიერ სამყაროზე. უძველესი ა-ებიდან აღსანიშნავია ავგუსტინეს „აღსარება". შუა საუკუნეებისა და აღორძინების ეპოქაში ა. შექმნეს პ. აბელარმა, ბ. ჩელინიმ და სხვ., ხოლო ახალი და უახლესი დროის ლიტ-რაში ჟ. ჟ. რუსომ, ი. ვ. გოეთემ, ა. გერცენმა, უ. ს. მოემმა და სხვ.; ქართ. ა-ის ავტორები არიან ა. წერეთელი („ჩემი თავგადასავალი"), ვაჟა-ფშაველა („ჩემი წუთისოფელი") და სხვ.; ავტობიოგრაფიულობა ახასიათებს აგრეთვე ა. ფრანსის, ლ. ტოლსტოის, მ. გორკის, ე. ჰემინგუეის, ა. ყაზბეგის, გ. ლეონიძის და სხვ. ზოგიერთ ნაწარმოებს. პოპულარობით სარგებლობს ხელოვნების ოსტატთა (კ. სტანისლავსკის, თ. შალიაპინის, ჩ. ჩაპლინისა და სხვ.), სახელოვან მეცნიერთა (ჩ. დარვინის, ი. სეჩენოვის, პ. მელიქიშვილისა და სხვ.), რევ. მოღვაწეთა (ჯ. გარიბალდის, პ. კროპოტკინის, ა. ბებელისა და სხვ.) ა-ები. ა-ს უწოდებენ აგრეთვე საკუთარი ცხოვრების ყველაზე მნიშვნელოვანი ფაქტების მოკლე ქრონოლოგიურ აღწერას, რ-იც განკუთვნილია ოფიც. დანიშნულებისათვის.

**ავტობლოკირება,** ა ვ ტ ო მ ა ტ უ რ ი ბ ლ ო კ ი რ ე ბ ა, ობიექტის მუშაობის რეჟიმის ავტომ. შეცვლა ავარიის ასაცილებლად; ავტომ. მოწყობილობათა ერთობლიობა მანქანების, აპარატებისა და ხელსაწყოების მცდარ მოქმედებათა გამოსარიცხავად. მაგ., ავტომ. ჩარხების ხაზის ა. აჩერებს ხაზს ერთ-ერთი ჩარხის მოშლის ან მუშაობის რეჟიმის დარღვევისას. ელექტრული რელეს ა. გულისხმობს მო-




ავტოაირამომრთველი (სიმძლავრე 350 ათ. კვა, ძაბვა 10 კვ): 1. ჩარჩო; 2. საყრდენი იზოლატორები; 3. რკალსაქრობი მოწყობილობა; 4. მოძრავი კონტაქტები; 5. მოძრავი კონტაქტების მექანიზმი; 6. ამძრავი; 7. აირსარინი; 8. ბუფერები.

ცემული რელეს ახალი მდგომარეობის შენარჩუნებას მისი კონტაქტების ნაწილის ჩართვით. იხ. აგრეთვე *ავტობლოკირება რკინიგზაზე*.

**ავტობლოკირება** რ კ ი ნ ი გ ზ ა ზ ე, მატარებელთა მიმოსვლის მომწესრიგებელი სისტემა გადასარბენებზე, უზრუნველყოფს უსაფრთხო თანამიმდევრულ მოძრაობას ავტომ. შუქნიშნებით. ა. არის ორნიშნიანი (ზოგიერთ მეტროპოლიტენში) და სამნიშნიანი (რკინიგზებზე). ო რ ნ ი შ ნ ი ა ნ ი ა-ის შუქნიშანი ავტომატურად იძლევა ორი ფერის სიგნალს: მწვანეს — „უბანი თავისუფალია“ და წითელს — „უბანი დაკავებულია“. შუქნიშანს ანთებს სარელეო წრედი (ნახ. 1).




ნახ. 1.
1. საგზაო რელე; 2. ღუზა; 3. სასიგნალო ბატარეა; 4. პირაპირების განმხოლოება; 5. სარელსო გამტარები; 6. მწვანე ნათურა; 7. წითელი ნათურა; 8. რეოსტატი; 9. საგზაო ბატარეა; 10. მატარებლის თვალწყვილები.




ნახ. 2.
1. მწვანე ნათურა; 2. ყვითელი ნათურა; 3. წითელი ნათურა; 4. მატარებელი.

გადასარბენის ერთ ბოლოში ჩართულია საგზაო ბატარეა (9), ხოლო მეორე ბოლოში — საგზაო რელე (1). როცა გადასარბენი თავისუფალია, საგზაო ბატარეიდან დენი გადის რელეში, რ-ის ღუზა (2) მიზიდულია a კონტაქტთან, მწვანე ნათურის (6) წრედი ჩაირთვება და შუქნიშანი აჩვენებს მწვანე სიგნალს. მატარებლის წყვილთვლები (10) გადასარბენზე შესვლისთანავე მოკლედ ჩართავენ საგზაო ბატარეას (9) და დენი აღარ გაივლის რელეში, რ-ის ღუზა (2) გადაირთვება b კონტაქტზე, ჩაირთვება წითელი ნათურის (7) წრედი და შუქნიშანი აჩვენებს წითელ სიგნალს. ს ა მ ნ ი შ ნ ი ა ნ ი ა-ის დროს (ნახ. 2) სადგურთშორის გადასარბენებს ავტომ. შუქნიშნებით 1—3 *კმ*-იან ბლოკ-უბნებად ყოფენ. როცა შუქნიშანი მწვანე ფერს აჩვენებს, თავისუფალია ორი ბლოკ-უბანი მაინც; ყვითელი სიგნალი იტყობინება: თავისუფალია ერთი ბლოკ-უბანი; წითელი სიგნალი კი მიუთითებს, რომ წინამდებარე ბლოკ-უბანი დაკავებულია.

ცუდი ხილვადობის ან მემანქანის უყურადღებობის შემთხვევაში ა. არ გამორიცხავს დაკავებულ ბლოკ-უბანზე მატარებლის შესვლის შესაძლებლობას, ამიტომ ლოკომოტივზე დამატებით აყენებენ *ავტოსტოპს*. ამგვარი კომბინირებული სისტემა ზრდის გადასარბენების გამტარუნარიანობას და უზრუნველყოფს უსაფრთხოებას.

*ლიტ*.: ს კ ა ვ ი ნ ს კ ი ს. ი., სიგნალიზაცია, ცენტრალიზაცია და ბლოკირება, ნაწ. 1, თბ., 1959. *ს. სკავინსკი.*

**ავტობუსი** [*ავტო(მობილი)* და *(ომნი)-ბუსი*], ცხრა- და მეტადგილიანი სამგზავრო ავტომობილი. პირველი ა. XX ს. გამოჩნდა. შედარებით ფართოდ გავრცელდა I მსოფლიო ომის დროს. მოსკოვში ა-ის რეგულ. მიმოსვლა 1924 დაიწყო, თბილისში — 1933.

დანიშნულების მიხედვით ა. არის საქალაქო, საქალაქთაშორისო და სპეციალიზებული. ს ა ქ ა ლ ა ქ ო ა-ს აქვს რამდენიმე კარი და შიგნით, დასაჯდომ ადგილებს შორის, ფართო გასასვლელი. ს ა ქ ა ლ ა ქ თ ა შ ო რ ი ს ო ა-ს არ სჭირდება მარაში ფართო გასასვლელი, სამაგიეროდ აქვს საბარგული და ისეა მოწყობილი, რომ მგზავრს ხანგრძლივი მოგზაურობა გაუადვილდეს. ს პ ე ც ი ა ლ ი ზ ე ბ უ ლ ი ა. განკუთვნილია განსაზღვრული კატეგორიის მგზავრებისათვის (ტურისტები, მოსწავლეები, ავადმყოფები და სხვ.).

ა-ის ტევადობა დამოკიდებულია მის გაბარიტზე (უმთავრესად სიგრძეზე). სსრკ საავტ. მრეწველობაში მიღებულია ა-ის შემდეგი სიგრძე· 5 *მ* (განსაკუთრებით მცირე), 7,5 *მ* (მცირე), 8,5—9,5 *მ* (საშუალო), 11 *მ* (დიდი), 12 *მ* (განსაკუთრებით დიდი) და 16,5 *მ* (შესახსრებული). შესახსრებული ა. შედგება მოქნილი სახსრით შეერთებული ორი ნაწილისაგან. ძრავას დგამენ ა-ის წინა, შუა (მგზავრების სათავსის ქვევით) ან უკანა ნაწილში.

ა ვ ტ ო ბ უ ს ი ს ზ ო გ ი ე რ თ ი მ ო დ ე ლ ი ს ტ ე ქ ნ ი კ უ რ ი დ ა ხ ა ს ი ა თ ე ბ ა

| ავტობუსი | ქარხანა | გაბარიტული სიგრძე (*მ*) | ადგილების რაოდენობა | | მაქს. სიჩქარე (*კმ/სთ*) | ძრავას მაქს. სიმძლ. | | საწვავის ხარჯი (*ლ*/100 *კმ*) |
|---|---|---|---|---|---|---|---|---|
| | | | დასაჯდომი | საერთო ნომინალური | | *კვტ.* | *ცხ. ძ.* | |
| რაფ-977 დ „ლატვია“ | რიგის ავტობუსების ქარხანა | 4,9 | 10 | — | 110 | 55 | 75 | 12 |
| კავზ-651 . . . . . . | კურგანის ავტობუსების ქარხანა | 6,2 | 20 | 24 | 70 | 52 | 70 | 22 |
| პაზ-652 . . . . . . . | პავლოვსკის ავტობუსების ქარხანა | 7,2 | 23 | 42 | 80 | 66 | 90 | 21 |
| პაზ-672 . . . . . . . | | 7,3 | 23 | 45 | 80 | 85 | 115 | 20,5 |
| ლიაზ-158 . . . . . . | ლიკინოს ავტობუსების ქარხანა | 9,0 | 32 | 60 | 65 | 80 | 109 | 37,0 |
| ლიაზ-677 . . . . . . | | 10,5 | 25 | 80 | 70 | 132 | 180 | 45,0 |
| ლაზ-695 . . . . . . . | ლვოვის ავტობუსების ქარხანა | 9,2 | 32 | 55 | 75 | 110 | 150 | 36,0 |
| ლაზ-699 „ტურისტი“ | | 10,6 | 41 | — | 96 | 132 | 180 | 47 |
| „იკარუსი“ 180 . . . | ქ-ნა „იკარუსი“, უნგრეთის სახალხო რესპუბლიკა | 16,5 | 35 | 119 | 67 | 147 | 200 | 24,4 |

ა-ის ამვრა უმეტესად უკანა ღერძით ხდება. ზოგიერთ გადიდებული გამავლობის ძალზე მცირე ა-ში წამყვანია როგორც წინა, ისე უკანა თვლები. უკანასკნელ ხანს საქალაქო ა-ებში ხშირად იყენებენ ავტომ. ტრანსმისიას და საკიდარში მოთავსებულ შეკუმშული ჰაერით სავსე რეზინქსოვილის ბალონებს. ბალონები საშუალებას იძლევა ა-ის დატვირთვისაგან დამოუკიდებლად შევინარჩუნოთ სვლის სიმდოვრე და იატაკისა და საფეხურების მუდმივი სიმაღლე. საშუალო და დიდი ა-ების საჭესამართს აქვს მაძლიერებელი, რ-იც რამდენიმეჯერ ამცირებს საჭის მობრუნებისათვის საჭირო ძალას. უცხოეთში გვხვდება სართულნახევრიანი და ორსართულიანი საქალაქო ა-ები.

**ავტოგამია** (*ავტო*... და ბერძნ. gamos — ქორწინება), 1. *თვითდამტვერვა* და *თვითგანაყოფიერება* უმაღლეს მცენარეებში. 2. ერთუჯრედიანი ორგანიზმების თვითგანაყოფიერება, რ-ის დროსაც ხდება უჯრედში წარმოქმნილი ორი ბირთვის შერწყმა.

**ავტოგასაწყობი სადგური,** ნაგებობა, სადაც შეიძლება ავტომანქანების, მოტოციკლებისა და სხვ. თვითმავალი მანქანების თხევადი საწვავით, ზეთით და წყლით მომარაგება-გაწყობა, აგრეთვე დაფასოებული ნავთობპროდუქტებისა და სათადარიგო ნაწილების შეძენა. ა. ს-ებს აგებენ ავტომაგისტრალებზე და დასახლებულ პუნქტებში. ქალაქგარეთ მდებარე ზოგიერთ ა. ს-ს აქვს ტექნიკური მომსახურებისა და ავტომანქანის გარეცხვი მოედნები, სასაუზმეები, საყოფაცხოვრებო სათავსები და სხვ.

**ავტოგენეზი** (*ავტო*... და ბერძნ. genesis — წარმოშობა), იდეალისტური მიმდინარეობა, რ-იც ორგანიზმების ევოლუციას მხოლოდ შინაგან ფაქტორთა მოქმედებით ხსნის. ა-ის ელემენტები გვხვდება ჟ. ლამარკის თეორიაში (იხ. *ლამარკიზმი*); უფრო თანამიმდევრულად კი ა-ის იდეა განავითარეს კ. ბერმა, ლ. ბერგმა, ჰ. დე ფრიზმა და სხვ.; ამ კონცეფციას უპირისპირებდნენ *ბუნებრივი გადარჩევის* თეორიას (იხ. *დარვინიზმი*). ა. საფუძვლიანად გააკრიტიკეს ჩ. დარვინმა, კ. ტიმირიაზევმა, ა. სევერცოვმა და სხვ. ბიოლოგ-დარვინისტებმა.

**ავტოგენერატორი,** თ ვ ი თ ა გ ზ ნ ე ბ ა დ ი გ ე ნ ე რ ა ტ ო რ ი, იხ. სტ. *გენერირება ელექტრული რხევებისა.*

**ავტოგენური შედუღება,** იგივეა, რაც *აირული შედუღება.*

**ავტოგენური ჭრა,** იგივეა, რაც *ჟანგბადით ჭრა.*

**ავტოგრავიურა** (*ავტო*... და *გრავიურა*), გრავიურა, რ-ის საბეჭდ ფორმას ხეზე, ლინოლეუმზე ან ლითონზე (სპილენძი, თუთია, ფოლადი) თვითონ მხატვარი აკეთებს.

**ავტოგრაფი** (*ავტო*... და ბერძნ. graphō — ვწერ), 1. ვისიმე საკუთარი ხელმოწერა ან წანაწერი (სურათზე, წიგნზე და სხვ); 2. ავტორისმიერი ხელნაწერი ტექსტი. ა. ძირითადი წყაროა თხზ. კანონიკური (სწორად მიჩნეული) ტექსტის დასადგენად, მნიშვნელოვანი მასალაა ისტ. მოღვაწის, მეცნიერის, მწერლის შემოქმედებითი პროცესის შესასწავლად. ა-ის შეგროვება და დაცვა არქივების, ბ-კებისა და მუზეუმების საქმეა. სსრკ-ში კ. მარქსის, ფ. ენგელსის, ვ. ი. ლენინის ხელნაწერები დაცულია სკკპ ცკ-თან არსებული მარქსიზმ-ლენინიზმის ინ-ტის ცენტრ. პარტ. არქივში. მწერალთა ა-ების მდიდარი კოლექციებია ვ. ი. ლენინის სახ. სახელმწ. ბ-კაში და სხვ.; საქართველოში მნიშვნელოვანი ა-ებია დაცული კ. კეკელიძის სახ. ხელნაწერთა ინ-ტში, გ. ლეონიძის სახ. სახელმწ. ლიტ. მუზეუმში და სხვ.; ცნობილია ა-ების კერძო კოლექციები.

**ავტოგრეიდერი** (*ავტო*... და *გრეიდ-*



თვითმავალი გრეიდერი დ—395.

*რი*), პნევმატიკურთვლებიანი თვითმავალი გრეიდერი. ა-ის დანიშნულებაა საავტ. გზების, აეროდრომების, სარწყავი არხებისა და სხვ. მშენებლობის ან რემონტის დროს გრუნტისა და საგზაო-საშენი მასალის გადატანა და მოსწორება, ჭრილებისა და ყრილების ფერდობის დაპროფილება. ა-ის მთავარი მუშა ორგანოა სრულბრუნვიანი მრუდხაზოვანი პროფილის ფრთა, რ-იც ან მექანიკურად იმართება ან ჰიდრავლიკურად. გზების ფენილისა და ყინულის დასამტვრევად ფრთის წინ მიმაგრებულია ძალაყინის ტიპის მაფხვიერებელი. ა-ის უახლეს მოდელებს აქვს თოვლსაწმენდი, ბულდოზერისა და სხვ. მანქანების საცვლელი მუშა ორგანოები. ფრთის სიგრძის, ძრავას სიმძლავრისა და წონის მიხედვით ა. შეიძლება იყოს მსუბუქი, საშუალო და მძიმე.

**ავტოდინი** (*ავტო*... და ბერძნ. dynamis—ძალა), 1. დადებითუკუკავშირიანი რადიომიმღები, რ-შიც ერთდროულად მიმდინარეობს ორი პროცესი — მიღებული სიხშირისაგან განსხვავებულ სიხშირეზე გენერირება და დეტექტირება, რის შედეგად ბგერების ცემის სახით გამოიყოფა გენერირებულ და მიღებულ სიხშირეთა სხვაობა. ა-ს იყენებენ სატელეგრაფო სიგნალების სმენით მისაღებად და ავტომ. მოწყობილობათა ასამოქმედებლად. სიხშირის მაგენერირებელ გარდამქმნელებს ავტოდინური გარდამქმნელები ეწოდება. 2. ელექტრომანქანური მამლიერებელი, სამართი ერთღუზიანი გარდამქმნელი. გამოიგონა უნგრ. მეცნიერმა ო. ვ. ბენედიქტმა.

**ავტოდისპეტჩერი** (*ავტო*... და ინგლ. dispatcher — გამგზავნი), ავტომატური დისპეტჩერი, კომპლექსური სისტემა (კლასი სისტემებისა „ადამიანი და მანქანა"), რ-იც ითვალისწინებს სამართი ობიექტის მუშაობის ოპტიმ. რეჟიმს და უზრუნველყოფს მართვის პროცესის ავტომატიზაციას. სისტემაში შედის ოპერატორი (დისპეტჩერი), მმართველი გამომთვლელი მანქანა (მგმ), მგმ-თან ოპერატორის დამაკავშირებელი საშუალებები, ტელეკავშირი მართულ ობიექტებთან, შემსრულებელი და საკონტროლო ორგანოები. თუ პროცესი სტაბილურია და პრაქტიკულად გამორიცხულია რაიმე გაუთვალისწინებელი გარე ზემოქმედება, რ-იც დაარღვევდა პროცესის ნორმალურ მიმდინარეობას, მართვა ხდება მუდმივი გრაფიკით და მგმ-ს ცვლიან პროგრამული მოწყობილობით. მაგრამ ტექ. პროცესებში დასახული გეგმიდან გადახრა ხშირია და ამიტომ მართვისათვის საჭიროა უწყვეტი კორექტირება მგმ-ის დახმარებით. მართვის დაბალ საფეხურზე დისპეტჩერის ფუნქციებს ნაწილობრივ ასრულებს მანქანა-მრჩეველი, იგი მხოლოდ ოპერატ. გეგმებს ამუშავებს, გეგმების შემსრულებელი კი ოპერატორ-დისპეტჩერია. მაღალ საფეხურზე მრჩეველს ცვლის უკუკავშირით უზრუნველყოფილი მგმ. ამ შემთხვევაში იგი დისპეტჩერის ყველა ფუნქციას ასრულებს. ა. ადამიან-დისპეტჩერზე გაცილებით ეფექტურია, ვინაიდან შეუძლია მიღებული ინფორმაციის სწრაფად დამუშავება, პროცესის წარმართვის მრავალი ვარიანტიდან ოპტიმალური ვარიანტის ამორჩევა და სხვ.; ავტომ. რეჟიმში ა. მოქმედებს როგორც ადაპტიური სისტემა, ოპერატორი ხელით მართავს მხოლოდ ზოგიერთ რთულ შემთხვევაში. ა-ს იყენებენ ჰიდროელექტროსადგურებში (იხ. *ავტოოპერატორი ჰიდროელექტროსადგურისა*), ტრანსპორტზე (იხ. *ავტოდისპეტჩერი რკინიგზისა*).

**ავტოდისპეტჩერი** რკინიგზისა, კომპლექსური სისტემა, რ-იც მატარებელთა მიმოსვლას ავტომატურად მართავს. ა. არის უბნის, სადგურისა და მათი გამაერთიანებელი — კომპლექსური. უბნის ა-ს იყენებენ ორ დიდ სადგურს შორის გადასარბენებზე. ამოცანების დიდ ნაწილს მმართველი გამომთვლელი მანქანა წყვეტს, დისპეტჩერს კი ევალება საერთო ხელმძღვანელობა და იმ ფუნქციათა შესრულება, რ-თა ალგორითმიზაცია ძნელია. უბნის ა-ს მუშაობის ორი რეჟიმი აქვს: 1. „მრჩევლის" რეჟიმი, როცა მანქანა ცენტრ. სადისპეტჩერო პუნქტიდან ღებულობს ინფორმაციას მატარებელთა მიმოსვლის შესახებ, ახდენს მათი მოძრაობის მოდელირებას, ადგენს ოპტიმალურ გეგმა-გრაფიკს, რ-საც დისპეტჩერი ასრულებს; 2. ავტომ. რეჟიმი, როცა მანქანა თვითონ ადგენს და თვითონვე ასრულებს გრაფიკს, ხოლო დისპეტჩერს უფლება აქვს გრაფიკში შეიტანოს ნებისმიერი ცვლილება. გეგმა-გრაფიკის რეალიზაციისა და კორექტირებისათვის მანქანა ცენტრ. სადისპეტჩერო პუნქტიდან ყოველ 20 *წმ* იღებს ინფორმაციას უბანზე მატარებელთა მიმოსვლის შესახებ. მანქანა ყოველდღიურად ადგენს სატვირთო მატარებლების მიმოსვლის გრაფიკს, აწესრიგებს სამგზავრო მატარებელთა მიმოსვლას განრიგის მიხედვით, გრაფიკის დარღვევისას შეაქვს ოპტიმალური შესწორებანი და სხვ.; უბნის ა. უზრუნველყოფს 600 *კმ*-მდე სიგრძის ერთლიანდაგიანი უბნის ცენტრალიზებულ მართვას, როცა უბანზე დღე-ღამეში მოძრაობს 100—150 მატარებელი და მათი სიჩქარე 160 *კმ/სთ* აღწევს. უბნის ა-ის მთავარი ეკონ. ეფექტია საუბნო სიჩქარის გაზრდა 5—10%-ით. უბნის ა-ის სისტემა პირველად სსრკ-ში დამუშავდა (1959—63).

სადგურის ა-ებს იყენებენ დიდ (დამხარისხებელ) ან საკვანძო სადგურებში მუშაობის ოპტიმიზაციისა და მოძრაობის მოდელირებისათვის. აპარატურა შედგება მმართველი მანქანისა და ინფორმაციის გადამცემი სისტემისაგან, რ-იც გადასცემს ვაგონებისა და ლოკომოტივების ადგილმდებარეობას. სადგურის ა-ს მუშაობის ორი რეჟიმი აქვს: 1. „მრჩევლის" რეჟიმი, როცა ყველა ფუნქციას ოპერატორი ასრულებს და 2. ავტომ. რეჟიმი, როცა გეგმის რეალიზაციის მნიშვნელოვანი ნაწილის შესრულება მანქანას ეკისრება. სადგურის ა-ის მთავარი ეკონ. ეფექტია ვაგონებისა და ლოკომოტივების ბრუნვადობის გაუმჯობესება, საჭირო სამანევრო საშუალებათა შემცირება.

*ლიტ.*: Участковый автодиспетчер, М., 1967.

**ავტოდრეზინა**, შიგაწვისძრავიანი თვითმავალი სარელსო ტრანსპორტი. განკუთვნილია რკინიგზის მომსახურე პერსონალის გადასაყვანად, ლიანდაგისა და რკინიგზის მოწყობილობათა რემონტის დროს მასალის, იარაღისა და მექანიზმების გადასაზიდად და საინსპექციო მგზავრობისათვის. დანიშნულების მიხედვით ა. არის სამგზავრო და სატვირთო, მასის მიხედვით — მოსახსნელი (300 *კგ*-მდე) და არამოსახსნელი (50 *ტ*-მდე). ა-ს შეიძლება ჰქონდეს საბრუნი ამწე, სამონტაჟო კოშკურა, საზომი ხელსაწყოები. შეიძლება მიებას 1—2 ვაგონ-ბაქანი ან ჩვეულებრივი სარკინიგზო ვაგონები.

**ავტოდრომი** [*ავტო* (*მობილი*) და ბერძნ. dromos — სასპარეზო ადგილი], საავტომობილო შეჯიბრებებისათვის და ავტომობილების გამოსაცდელად საგანგებოდ მოწყობილი ტერიტორია. ა-ები აგებულია ინგლისში (ბრუკლენდის ტრეკი, 1906), აშშ-ში (ქ. ინდიანაპოლისის ტრეკი, 1907), იტალიაში (მონცის ტრეკი, 1910), საფრანგეთში (ტრეკი ქ. მონლერის მახლობლად, 1924).

ა-ის მთავარი ნაწილია შეჯიბრებათა ჩასატარებელი ტრეკი (სიგრძე 3—10 *კმ*, სიგანე 10—18 *მ*). თანამედროვე ა-ებს გარდა ტრეკისა აქვს სამარშრუტო გზები. ა-ის ნაგებობათა კომპლექსში შედის მაყურებელთა ტრიბუნები, მოედანი ავტომობილთა ფიგურულ ტარებაში შეჯიბრებათა გასამართავად, ავტომობილის ტექ. მომსახურების შენობები, გარაჟი და სხვ.; ა-ად იყენებენ აგრეთვე დასახლებულ პუნქტებს შორის გაყვანილ საერთო სარგებლობის გზებსაც.

ავტომოტოდრომი განკუთვნილია ავტომობილებისა და მოტოციკლების სპორტული შეჯიბრებებისათვის და გამოსაცდელად. შედგება მოტორბოლის ჩასატარებელი შიგა ტრეკისა (სიგრძე — 1—2 *კმ*) და მოტოციკლების შეჯიბრებებისათვის განკუთვნილი წრიული (შეკრული) გზისაგან (სიგრძე 400—500 *მ*).

**ავტოეკოლოგია**, აუტეკოლოგია (ავტო... და ბერძნ. oikos—სახლი, logos—მოძღვრება), *ეკოლოგიის* ნაწილი, რ-იც შეისწავლის ცხოველური და მცენარეული ორგანიზმების გარემო ფაქტორებზე რეაგირების თავისებურებებსა და სახეობის ცხოვრების ნირს. ა. მოიცავს ინდივიდების ეკოლოგიას და *პოპულაციის* ეკოლოგიას.

**ავტოელექტრონული ემისია**, გვირაბული ემისია, ელექტრონების ამოფრქვევა ლითონიდან ან ნახევარგამტარიდან კათოდის ზედაპირზე მოდებული საკმაოდ ძლიერი ($10^5$—$10^6$ *ვ/სმ*) ელექტრ. ველის ზემოქმედებით. ა. ე-ის დენის სიმკვრივე არ არის დამოკიდებული კათოდის ტემპ-რაზე და ტიპობრივ შემთხვევაში, როდესაც კათოდი ლითონისაა, მის ზედაპირთან $10^6$ *ვ/სმ* რიგის ველის დაძაბულობისას გაცილებით აღემატება *თერმოელექტრონული ემისიის* დენის სიმკვრივეს 2000 K დროს. ა. ე-ის დროს ელექტრონები პოტენციურ ბარიერს გადალახავენ კათოდის საზღვართან, მაგრამ ელექტრონების უწესრიგო, სითბური მოძრაობით გამოწვეული კინეტიკური ენერგიის ხარჯზე კი არა, როგორც თერმოელექტრონული ემისიის დროს ხდება, არამედ *გვირაბული ეფექტის* გამო. რაც უფრო ძლიერია ველი, მით უფრო ნაკლებია ბარიერის სიგანე (ნახ. 1, ა, ბ) და მეტია პოტენციურ ბარიერში ელექტრონების გავლის ალბათობა. სხვა სახის ემისიისაგან განსხვავებით, ა. ე-ის დროს მყარი სხეულიდან გამოსულ ელექტრონებს არავითარი დამატებითი ენერგია არ ესაჭიროება, კერძოდ, ა. ე. არ საჭიროებს




ნახ. 1. პოტენციური ბარიერი ლითონის ზედაპირთან: ა.—როცა ლითონის ზედაპირთან ელექტრული ველი არ არსებობს; ბ—მოდებულია ამჩქარებელი ელექტრული ველი; X—მანძილი ლითონის ზედაპირიდან; W—ელექტრონის ენერგია.



სატვირთო ავტოდრეზინა.




ნახ. 2. ელექტრონული პროექტორის ტიპური კონსტრუქცია; *E* — ემიტერი; *A* — ანოდი — ლითონის თხელი ფენა, რომლითაც დაფარულია კოლბის შიდა ზედაპირი; *F* — მაფლუორესცირებელი ეკრანი; *B A* — ანოდის გამომყვანი.

კათოდის გახურებას, ამიტომ ხშირად მას „ცივ ემისიასაც“ უწოდებენ. ამ დროს პოტენციურ ბარიერს ის ელექტრონი კი არ გადალახავს, რ-მაც დამატებითი ენერგია გახურებით, სინათლის შთანთქმით ან სხვა გზით მიიღო, არამედ ის, რ-იც სხეულში ძირითად ენერგეტ. მდგომარეობაშია. ამიტომ ა. ე-ს თან არ სდევს კათოდის ტემპ-რის შემცირება. ა. ე. ხდება ცივკათოდიანი რკალური განმუხტვის დროს (მაგ., ვერცხლისწყლიანი გამმართველი, ელექტრონული პროექტორი და ცივკათოდიანი ვაკუუმური გამმართველი). ა. ე-ის მექანიზმის შესასწავლად იყენებენ სფერული კონდენსატორის ტიპის ხელსაწყოს (ნახ. 2). მასში ანოდის როლს ასრულებს ლითონის ფენა, რ-იითაც დაფარულია კოლბის შიდა ზედაპირი, კათოდისას კი — ლითონის გამტარის წვეტი, რ-ის სიმრუდის რადიუსი მიკრონის რამდენიმე მეათედს შეადგენს. ელექტროდების ასეთი კონფიგურაციისას და რამდენიმე ათასი ვოლტი ძაბვის მოდების დროს კათოდის ზედაპირთან ველის დაძაბულობა $10^{8}$ *ვ/სმ* აღწევს. სფერული კოლბის შიდა ზედაპირს, ანოდს, ფარავენ ლუმინოფორის თხელი ფენით, რ-ზედაც ღებულობენ კათოდის რამდენიმე ასეულ ათასჯერ გადიდებულ გამოსახულებას. ეს საშუალებას გვაძლევს შევისწავლოთ კათოდის ზედაპირზე ცალკეული ემისიის ცენტრების განაწილება და მათი ფარდობითი ინტენსივობა.

**ავტოვაგზალი** (*ავტო...* და *ვაგზალი*), ნაგებობათა კომპლექსი საავტობუსო ხაზების ბოლო პუნქტებში საქალაქთაშორისო ან საგარეუბნო მგზავრთა მომსახურებისათვის. შედგება მგზავრთა მოსაცდელი დარბაზის, შიგასატრანსპ. ტერიტ. და ვაგზლისწინა მოედნისაგან. ა-ის შენობას აქვს საბილეთო სალაროების დარბაზი, მგზავრთა მომსახურებისათვის საჭირო სათავსები, სადისპეტჩერო, მძღოლებისა და ადმინისტრაციისათვის განკუთვნილი ოთახები და სხვ.; ა-ის ტერიტორიაზეა მგზავრთა ჩასხდომა-გადმოსხდომის ბაქნები, ავტობუსების სადგომი მოედნები (ზოგჯერ ავტობუსების შესამოწმებელი და გასარეცხი მოწყობილობაც). ავტობუსების მოძრაობის რეგულირება ხდება სადისპეტჩერო პულტიდან. მგზავრთა ჩასხდომა-გადმოსხდომის სათვალთვალოდ დიდი ა-ის სადისპეტჩერო სამსახურს აქვს სატელევიზიო დანადგარი. მგზავრებს ავტობუსების მიმოსვლის ცნობებს აწვდიან რადიოთი, სინათლის ტაბლოთი და სხვ.; ა-ის საანგარიშო მაჩვენებელია დღე-ღამეში გასტუმრებული მგზავრებისა და საათში გაშვებული ავტობუსების რაოდენობა. არქიტ. გაფორმებითა და რაციონალური დაგეგმარებით გამოირჩევა კიევის (1958—61, არქიტ. ა. მილეცკი და სხვ.), რიგის (1962—64, არქიტ. გ. მინცი), იალტის (1964—1966, არქიტ. გ. ჩახავა, ზ. ჯალაღანია, ო. ნახუცრიშვილი), თბილისის (1970, არქიტ. შ. ყავლაშვილი, რ. კიკნაძე, ვ. ქურთიშვილი) და სხვ. ა-ები.

უცხოეთში აგებენ ერთ-, ორ- და მრავალიარუსიან ა-ებს, რ-თაც აქვთ ბაქნები, მიწისქვეშა დარბაზები, გვირაბები, გადასასვლელი ხიდები (ნიუ-იორკი, ჩიკაგო, ბრიუსელი და სხვ.).



იალტის ავტოვაგზალი. არქიტექტორები: ო. ნახუცრიშვილი, გ. ჩახავა, ზ. ჯალაღანია. 1966.



თბილისის ავტოვაგზალი. არქიტექტორები რ. კიკნაძე, ვ. ქურთიშვილი, შ. ყავლაშვილი. კონსტრუქტორი რ. შიოლაშვილი. ფრაგმენტი. 1973. თბილისი.

**ავტოკალამი,** პორტატიული საწერი მოწყობილობა, რ-ის რეზერვუარი წერის დროს ავტომატურად აწვდის საწერ კალამს მელანს ან პასტას. ა. სამი ტიპისაა: კალმიანი, ბურთულიანი და ნემსიანი. პარიზის 1650 მატიანის ცნობით, პირველი პრიმიტ. ა. გამოუგონია პარიზის ერთ მკვიდრს. XIX ს. დასაწყისში ვინმე ფრანგმა დურგალმა შექმნა დგუშიანი ა., ხოლო 1809 ინგლისელმა მეიროლმა — პიპეტიანი ა. თანამედროვე კალმიანი ა-ების მასობრივი წარმოება დაიწყო ამერიკელმა პარკერმა 1891. ბურთულიანი ა. გამოიგონეს 1944.

**ავტოკარი** (*ავტო...* და ინგლ. car — ურიკა), შიგაწვისძრავიანი თვითმოძრავი ურიკა. იყენებენ ტვირთის მცირე მანძილზე გადასატანად (ცვლის *ელექტროკარი*).

**ავტოკეფალიური ეკლესია,** ა ვ ტ ო კ ე ფ ა ლ ი ა (*ავტო...* და ბერძნ. kephale — თავი), დამოუკიდებელი ქრისტიანულ-მართლმადიდებლური ეკლესია, რ-იც იერარქიულად ცალკე ერთეულია.

ქრისტიანობის პირველ საუკუნეებში რომის იმპერიაში ა. ე-დ ითვლებოდა პროვინციათა საეპისკოპოსოები, რ-თა მეთაურები უშუალოდ ემორჩილებოდნენ იმპერატორს და მსოფლიო საეკლ. კრებას. ავტოკეფალიის მქონე ეპისკოპოსები ისხდნენ პროვინციების (ბერძნ. — ეპარქიების) მთავარ ქალაქებში — მეტროპოლიებში, ამიტომ ზოგი მათგანი მიტროპოლიტად იწოდებოდა. IV ს-იდან ეპისკოპოსები და მიტროპოლიტები დაექვემდებარნენ *დიოცეზების* დედაქალაქთა ეპისკოპოსებს, რ-თაგან ზოგმა პატრიარქის ტიტული მიიღო. V ს-ში მსოფლიო ქრისტ. ეკლესიის მეთაურებად ითვლებოდა 5 პატრიარქი ანუ „პაპი“: რომის, კონსტანტინოპოლის, ანტიოქიის, ალექსანდრიისა და იერუსალიმისა. აღმ. ეკლესიაში პირველი ადგილი დაიმკვიდრა კონსტანტინოპოლის პატრიარქმა, რ-იც იმპერატორთა მფარველობის შემწეობით დაწინაურდა. VII ს-იდან დაიწყო აღმოსავლეთის დანარჩენ საპატრიარქოთა დაკნინება, რაც მუსლ. დამპყრობთა გაბატონებამ და ამ საპატრიარქოებში შემავალი ხალხების სოც.-სარწმუნოებრივმა ბრძოლებმა გამოიწვია. არაბერძნული ა. ე-ის ჩამოყალიბება ადრიდანვე დაიწყო, იგი თან სდევდა ხალხების პოლიტ.-კულტ. მომწიფებას. ბიზანტიის იმპერატორები და პატრიარქები ეწინააღმდეგებოდნენ დამოუკიდებელი ხალხების მართლმადიდებლური ა. ე-ის შექმნას, რადგან ამით ბერძნ.-მართლმადიდებლური ეკლესია შემოსავალსა და პოლიტ. გავლენას კარგავდა.

ქართ. ქრისტ. ეკლესია თავდაპირველად ექვემდებარებოდა ბერძნულ ეკლესიას. V ს-იდან კი ავტოკეფალია მოიპოვა (იხ. *ქართული მართლმადიდებლური ეკლესია*).

სლავ ხალხთა შორის ავტოკეფალიისათვის ბრძოლა ყველაზე ადრე ბულგარელებმა და სერბებმა დაიწყეს (X—XI სს.), მაგრამ ბიზანტიის იმპერატორები და კონსტანტინოპოლის პატრიარქები ზედიზედ აუქმებდნენ მათ ა. ე-ს. მხოლოდ XIX ს. II ნახ-ში შეიქმნა ა. ე. ბულგარეთში, სერბიასა და რუმინეთში. ელადის (საბერძნეთის) ეკლესიამ ავტოკეფალია მიიღო XIX ს. I ნახ-ში. სინას მთის მონასტრის ეპისკოპოს-იღუმენი ავტოკეფალური გახდა XVI ს-ში. კვიპროსის ეკლესიამ ავტოკეფალია მიიღო ჯერ კიდევ V—VII სს-ში. რუსული ეკლესია ავტოკეფალური გახდა XV ს-იდან (1448).

ამჟამად მსოფლიოში არსებობს ალბანეთის, ალექსანდრიის, ანტიოქიის, ბულგარეთის, ელადის (საბერძნეთის), იერუსალიმის, კვიპროსის, კონსტანტინოპოლის, პოლონეთის, რუმინეთის, რუსეთის, საქართველოს, სერბიის, ჩეხოსლოვაკიის მართლმადიდებლური ა. ე-ბი.

*ლიტ.*: ლ ო მ ი ნ ა ძ ე ბ., სახელმწიფოსა და ეკლესიის ურთიერთობა VIII—XII სს. საქართველოში, კრ.: საქართველო რუსთაველის ხანაში, თბ., 1966; ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ, ქართველი ერის ისტორია, წგნ. 3, თბ., 1966; Б о л о т о в В. В., Лекции по истории древней церкви, т. 3—4, СПб., 1913; [Е п и с к о п К и р и о н], Краткий очерк истории грузинской церкви и экзархата за XIX столетие, Тфл., 1901 (კრიპტ.: Е. К.]; П а в л о в А. С., Курс церковного права, Троице-Серг. лавра, 1902; С у в о р о в Н. С., Учебник церковного права, 2 изд., М., 1902.

**ავტოკლავი** (*ავტო...* და ლათ. clavis — საკეტი), აპარატი, რ-შიც მაღალი ტემპ-რისა და ნორმალურ ატმოსფერულზე მაღალი წნევის პირობებში ახორციელებენ სხვადასხვა პროცესს. ა-ის მთავარ ნაწილს (ჰერმეტულად დახურული ჭურჭელი ან კამერა) წნევის, ტემპ-რის, სითხის დონისა და სხვ. სარეგულირებლად აქვს საკონტროლო-საზომი ხელსაწყოები. ა-ის ფორმა და ზომა დამოკიდებულია მის დანიშნულებაზე; განასხვავებენ ლაბორ. და სამრეწვ. ა-ებს. ა-ის ძირითადი პარამეტრებია: მოცულობა — ათეული *სმ*$^3$-იდან ასეულ *მ*$^3$-მდე; წნევა — აირებისათვის 1500 *მეგნ/მ*$^2$-მდე (15000 *კგძ/სმ*$^2$); სითხეებისათვის — 10.000 *მეგნ/მ*$^2$ (100000 *კგძ/სმ*$^2$); ტემპ-რა — თხევადი ჰაერის ტემპ-რიდან რამდენიმე ათას გრადუსამდე.

ა-ს იყენებენ ქიმ. მრეწველობაში (ჰერბიციდების, ორგ. ნახევარპროდუქტების, საღებრების წარმოებაში და სხვ.), ჰიდრომეტალურგიაში (ფერადი და ძვირფასი ლითონებისა და იშვიათი ელემენტების გამოსატუტავად და აღსადგენად, აგრეთვე ღარიბი მადნებისაგან სპილენძისა და თუთიის სულფატების მისაღებად, მეთოდი დამუშავებულია საქ. სსრ მეცნ. აკად. ფიზ. და ორგ. ქიმიის ინ-ტში), რეზინის წარმოებაში (ტექ. ნაკეთობის ვულკანიზაციისათვის), კვების მრეწველობაში (კონსერვების სტერილიზაციისათვის), მედიცინაში (იხ. *ავტოკლავი მედიცინაში*), საშენ მასალათა წარმოებაში (იხ. *ავტოკლავური მასალა*).

**ავტოკლავი** მ ე დ ი ც ი ნ ა შ ი, ქირურგიული ინსტრუმენტების, სახვევი მასალის, მიკროორგანიზმთა საკვები ნიადაგის, ინფიცირებული საგნების და სხვ. სასტერილიზაციო აპარატი. ა-ის მთავარი ნაწილია განსაზღვრული ტემპ-რისა და წნევის ორთქლის მისაღები ჰერ-

მეტული კამერა; შიგ ჩადგმულია სასტერილიზაციო კამერა, რ-შიც ათავსებენ სასტერილიზაციო მასალას, ხოლო კამერებს შორის დარჩენილ თავისუფალ სივრცეში ასხამენ წყალს. ა-ის გახურებისას ორთქლი მაღლა იწევს, კამერის ზემო ნაწილის ხვრელებიდან სასტერილიზაციო კამერამდე აღწევს და ზრდის წნევასა და ტემპ-რას, რაც სასტერილიზაციო მასალაში მიკროორგანიზმებს სპობს. ა-ს აქვს ლითონის გარსაცმი და ქვესადგამი, შიგნიდან იზოლირებულია აზბესტის ფენით. მედიცინაში იყენებენ სტაციონარულ და გადასატან ა-ებს.

**ავტოკლავური მასალა,** ა ვ ტ ო კ ლ ა ვ უ რ ი გ ა მ ყ ა რ ე ბ ი ს მ ა ს ა ლ ე ბ ი და ნ ა კ ე თ ო ბ ა ნ ი. საშენი მასალები და ნაკეთობანი. ა. მ-ის მისაღებად ბეტონის ნარევს (სილიკატურ მასას) ამუშავებენ ავტოკლავებში გაჯერებული წყლის ორთქლით, რ-ის ტემპ-რაა 175—200°C, ხოლო წნევა—0,9—1,6 *მეგნ/მ²* (9—16 *კგძ/სმ²*). დამუშავების ხანგრძლივობაა 8—16 *სთ*. მაღალი ტემპ-რისა და ტენის პირობებში მიმდინარე ქიმ. რეაქციების შედეგად მჭიდა მასალა ინტენსიურად მყარდება და მზა ნაკეთობის თვისებების (სიმტკიცე, მედეგობა და სხვ.) ფორმირება ჩქარდება. ავტოკლავში ისეთი მასალებიც ურთიერთმოქმედებენ, რ-ებსაც ჩვეულებრივ პირობებში ეს უნარი არ გააჩნიათ. მასალის გამყარებასა და მონოლითურობას განაპირობებს კომპონენტების (კირის, კაჟმიწოვანი მასალებისა და წყლის) ფიზ.-ქიმ. ურთიერთმოქმედებით წარმოქმნილი კალციუმის ჰიდროსილიკატები. ავტოკლავური გამყარების სილიკატბეტონის ნაკეთობებს ადგილ. მასალისაგან ამზადებენ; თვისებებით *პორტლანდცემენტისაგან* დამზადებული ბეტონის ტოლფასია, ხოლო თვითღირებულებით — 10—20%-ით მასზე იაფი.

ავტოკლავური მასალის (სილიკატური აგურის) მიღების ხერხი ეკუთვნის გერმ. მეცნიერ ვ. მიხაელისს (1880). რუსეთში სილიკატური აგურის დამზადება XIX ს. დამლევს დაიწყო.

ავტოკლავური დამუშავების საფუძველზე სსრკ-ში ორგანიზებულია კედლის ბლოკებისა და პანელების, თბოსაიზოლაციო, მოსაპირკეთებელი და სხვ. მასალისა და ნაკეთობების მასობრივი წარმოება მძიმე, მსუბუქი და უჯრედოვანი ბეტონებისაგან. კაჟმიწოვანი მასალებისა (სპონგოლითი, ტუფი, დიატომიტი და სხვ., აგრეთვე წარმოების ნარჩენები) და კარქვების სიუხვე საქართველოში ხელსაყრელ პირობებს ქმნის ა. მ-ის ფართო წარმოებისათვის (იხ. აგრეთვე *სილიკატური ნაკეთობანი*).

**ავტოკოდი,** დაპროგრამების მარტივი ენა. ბრძანებათა სისტემა რომელიმე პირობითი მანქანისა, რ-საც უფრო რთულ ოპერაციათა შესრულება შეუძლია, ვიდრე მოცემულ კონკრ. ელექტრონულ გამომთვლელ მანქანას. ყველაზე მეტად გავრცელებულია 1 : 1 ტიპის ა.; მისი მთავარი ელემენტი (ოპერატორი, სტრიქონი) ციფრული გამომთვლელი მანქანის (ცგმ) ენაზე გადაყვანის შემთხვევაში ერთ ბრძანებად გარდაიქმნება. 1 : 1 ტიპის ა-ით შეიძლება შედგეს ნებისმიერი პროგრამა, რ-ის შესრულება შესაძლებელია გამომთვლელი მანქანის ბრძანებათა სისტემაში. დაპროგრამება უფრო მოსახერხებელია 1 : 1 ტიპის ა-ზე, ვიდრე ცგმ ენაზე. 1 : 1 ტიპის ა. ერთისამად მაინც აჩქარებს მუშაობას. 1 : 1 ტიპის ა-ა სსრკ-ში ცგმ „ბესმ-6-ისა" და „ურალისათვის" დამუშავებული ა.

ავტომ. დაპროგრამების მრავალ სისტემაში ა. შუალედი ენაა დაპროგრამების სხვა ენიდან ცგმ კოდზე თარგმნის დროს.

**ავტოკოლიმატორი** (*ავტო*... და collimo ნაცვლად სწორი ლათ. collineo-სი — პირდაპირ წარვმართავ, ვუმიზნებ), ზუსტი კუთხური გაზომვისათვის განკუთვნილი ოპტ.-მექან. ხელსაწყო. ა. შეიძლება გამოვიყენოთ აგრეთვე მიმმართველების (მაგ. ჩარხის) სწორხაზოვნებისა და სიბრტყის ზედაპირის სისწორის საკონტროლოდ.

**ავტოკრატია** (ბერძნ. autokrateia — თვითმპყრობელობა), სახელმწიფო მმართველობის ფორმა, რ-ის დროსაც შეუზღუდველი საკანონმდებლო და აღმასრ. ხელისუფლება თავმოყრილია ერთი პირის ხელში. ასე იყო, მაგ., ძვ. აღმ. მონათმფლობელურ სახელმწიფოებში (ეგვიპტე, ბაბილონი და სხვ.). თანამედროვე ლიტერატურაში ა. ნიშნავს ისეთ პოლიტ. რეჟიმს, რ-ის დროსაც უმაღლესი ხელისუფლება ხელთ უპყრიათ წარმომადგენლობითი ორგანოს კონტროლს გარე მყოფ „ლიდერებს" (ფიურერი, დუჩე, კაუდილიო), იხ. აგრეთვე *აბსოლუტიზმი, დესპოტია, ტირანია*.

**ავტოლი,** იხ. *ძრავას ზეთი*.

**ავტოლიზი,** ა უ ტ ო ლ ი ზ ი (*ავტო*... და ბერძნ. lysis<lyō — დარღვევა, დაშლა, მოსპობა), ორგანიზმის ქსოვილთა თვითმონელება. ა-ის დროს უჯრედის ჰიდროლიზური ფერმენტების მოქმედებით იშლება უჯრედის შემადგენელი ცილები, ნახშირწყლები და ცხიმები. ცოცხალ ცხოველურ ორგანიზმში ა. ავთვისებიანი წარმონაქმნების უჯრედებში აღინიშნება, მცენარეებში — უჯრედების კვდომისას დაბალი ტემპ-რის, შრობის, ქსოვილების მექან. დაქუცმაცებისა და ზოგი შხამის (ქლოროფორმი, ტოლუოლი) ზემოქმედებით. მიკრობის უჯრედების ა. მიკრობული კულტურის დაბერებისას ან დაზიანებისას ხდება. ა. მიმდინარეობს ზოგი ტექ. პროცესის დროსაც (თამბაქოსა და ჩაის ფერმენტაცია, საკვების დასილოსება და სხვ.).

**ავტოლითოგრაფია,** *ლითოგრაფია*, რ-ის ორიგინალი ქვაზე თვითონ მხატვარს გადააქვს და არა ოსტატ ლითოგრაფს.

**ავტომაგისტრალი** (*ავტო*... და *მაგისტრალი*), ავტომობილების სწრაფი, მასობრივი მოძრაობისათვის განკუთვნილი მაგისტრ. *საავტომობილო გზა*. ა. გაჰყავთ ერთმანეთისაგან დაშორებულ დიდ დასახლებულ ცენტრებს ან ეკონ. რ-ნებს შორის. ის გვერდს უვლის დასახლებულ პუნქტებს (მათ უკავშირდება სპეც. მისასვლელი გზებით), ხოლო სხვა გზებთან გადაიკვეთება სხვადასხვა დონეზე. ორივე მიმართულებით მოძრაობისათვის აქვს ორ-ორი ან მეტი სავალი ზოლი. შემხვედრ მიმართულებებს შორის აუცილებლად გადის გამყოფი ზოლი (არანაკლებ 5 *მ* სიგანისა). ა-ს აგებენ I კატეგორიის საავტ. გზების ნორმების შესაბამისად. გზის, ტრანსპ. და მგზავრთა მომსახურებისათვის ა-ის გასწვრივ განლაგებულია სპეც. ნაგებობები. ა-ის დასაწყისი და დასასრული აღინიშნება სპეც. საგზაო ნიშნებით. იხ. აგრეთვე *ავტოსტრადა*.

**ავტომატარებელი,** ერთ- ან რამდენიმე მისაბმელიანი ან ნახევარმისაბმელიანი ავტომობილ-საწევარი. დანიშნულების მიხედვით არის სატვირთო, სამგზავრო და სპეც.; ჩვეულებრივ ავტომობილთან შედარებით ა-ს გაცილებით მეტი ტვირთი გადააქვს, მისი მწარმოებლურობა 1,5—1,8-ჯერ მეტია, ხოლო ტვირთის გადაზიდვის თვითღირებულება — 25—30%-ით ნაკლები.

მძიმე საგზაო პირობებში იყენებენ აქტიურღერძებიან ა-ს (მგრეხი მომენტი გადაეცემა არა მარტო ავტომობილ-საწევრის ღერძებს, არამედ მისაბმელის ან ნახევარმისაბმელის ერთ ან რამდენიმე ღერძს).

**ავტომატების თეორია,** თეორიული *კიბერნეტიკის* ნაწილი, რ-ის კვლევის ობიექტია დისკრეტული ინფორმაციის სხვადასხვა გარდამქმნელი. ა. თ. წარმოიშვა XX ს. 50-იან წლებში გამომთვლელი და მმართველი მანქანების განვითარებასა და ბიოლ., ეკონ. და სხვ. სისტემებში ინფორმაციის გარდაქმნის მათ. მოდელირების შემუშავებასთან დაკავშირებით. ა. თ. ამჟამად დამოუკიდებელი დარგია თავისი მრავალფეროვანი პრობლემატიკით. მისი ძირითადი ცნებებია აბსტრ. ავტომატი და ავტომატების კომპოზიცია. აბსტრ. ავტომატის ცნება საშუალებას იძლევა ავტომატი დავახასიათოთ მისი ფუნქციონირების *ალგორითმის* თვალსაზრისით, ავტომატის კომპოზიციის ცნება კი — სტრუქტურის თვალსაზრისით.

დისკრეტული ავტომატები, რ-ებსაც ა. თ. შეისწავლის, რეალური ტექ. და ბიოლ. სისტემების აბსტრ. მოდელს წარმოადგენს. ა. თ-ს საფუძვლად უდევს ზუსტი მათ. ცნებები, რ-ებიც ავტომატის მოქმედებისა და მისი შინაგანი მოწყობილობის ინტუიციური წარმოდგენების ფორმალიზაციას ახდენენ. დისკრეტულ ინფორმაციას დროის დისკრეტულ მომენტებში გარდაქმნის დისკრეტული ავტომატი. ინფორმაციის გარდაქმნად იგულისხმება ოპერაცია, რ-იც შესასვლელი ანბანის სიმბოლოებისაგან შედგენილ მიმდევრობას გამოსასვლელი ანბანის სიმბოლოებისაგან შედგენილ მიმდევრობად გარდაქმნის. ა. თ-ში ფართოდ იყენებენ *სიმბოლური ლოგიკის, ალგებრის, ალბათობის თეორიის, კომბინატორიკისა* და *გრაფთა თეორიის* მათ. აპარატს. ა. თ-ში რამდენიმე მიმართულებაა. ერთ-ერთი მთავარი მიმართულება ავტომატების სტრუქტურული თეორიაა, რ-იც იმ სქემებსა და მეთოდებს შეისწავლის, რ-თა მიხედვითაც სათანადოდ შეკავშირებული მარტივი კომპონენტებისაგან (ელემენტებისაგან) რთული ავტომატი აიგება. ა. თ-ის მეორე მიმართულებაა ავტომატების აბსტრ. თეორია, რ-იც მოგვიანებით წარმოიშვა. ავტომატის შინაგანი მოწყობილობის სპეციფიკის გათვალისწინების გარეშე იგი შეისწავლის ავტომატის მოქმედების კანონებს ანუ ავტომატის მიერ ინფორმაციის გარდაქმნის ხასიათს. ავტომატების აბსტრ. თეორიაში ტერმინ „ავტომატის" შინაარსს არსებითად ამოწურავს ინფორმაციის გარდაქმნის აღწერა სტანდარტული ფორმით. თუ ეს გარდაქმნა დეტერმინირებული ხასიათისაა, მაშინ შესაბამის ავტომატს დეტერმინირებული ეწოდება, ხოლო თუ შემთხვევითია — ალბათური. ამჟამად ყველაზე უკეთ შესწავლილია დეტერმინირებული ავტომატები, რ-თაც ა. თ-ის შესწავლის მთავარი ობიექტი — სასრული ავტომატი განეკუთვნება. სასრული ავტომატი მეხსიერების სასრული მოცულობით (შინაგან

1
2
3
4
5
6
7
8

კალმიანი ავტოკალამი: 1. ღია კალამი; 2. მიმწოდებელი; 3. მილისი; 4. მილი; 5. პიპეტი; 6. კორპუსი; 7. კნოპი; 8. ბოლოვანა.

ავტომაგისტრალი. საქართველოს სამხედრო გზის მონაკვეთი თბილისთან.

ავტომატარებელი.

მდგომარეობათა სასრული რაოდენობით) ხასიათდება. გარკვეული გონივრული იდეალიზაციის შემთხვევაში ყველა თანამედროვე მათ. მანქანა და ადამიანის გონებრივი შრომის პროცესიც კი, მათი ფუნქციონირების თვალსაზრისით, შეიძლება განვიხილოთ როგორც სასრული ავტომატი. მეხსიერების უსასრულო მოცულობის ავტომატებს განეკუთვნება ე. წ. *ტიურინგის მანქანა*, რ-საც პოტენციურად შეუძლია ინფორმაციის ნებისმიერი ეფექტური გარდაქმნა. ცნება „ტიურინგის მანქანა" უფრო ადრე წარმოიშვა, ვიდრე ცნება „სასრული ავტომატი", რ-საც უმთავრესად ალგორითმების თეორია შეისწავლის.

ა. თ-ის გამოყენების სფეროა დისკრეტული მანქანების, კერძოდ, გამომთვლელი მანქანების დაპროექტება და დაპროექტების ავტომატიზაცია.

*ლიტ.*: Автоматы. Сб. ст., под ред. К. Э. Шеннона и Дж. Маккарти, пер. с англ., М., 1956; Глушков В. М., Синтез цифровых автоматов, М., 1962; Кобринский Н. Е., Трахтенброт Б. А., Введение в теорию конечных автоматов, М., 1962.

**ავტომატი** (ბერძნ. automatos — თვითმოქმედი), 1. დამოუკიდებლად მოქმედი მოწყობილობა, რ-იც მოცემული პროგრამის მიხედვით ადამიანის ჩაურევლად ასრულებს ენერგიის, მასალისა და ინფორმაციის მიღების, გარდაქმნის, გადაცემისა და გამოყენების ყველა ოპერაციას. იყენებენ შრომის ნაყოფიერების გასადიდებლად და ადამიანის შრომის შესამსუბუქებლად.

ა-ს დიდი ხნის ისტორია აქვს. ცნობილია ძვ. ბერძენი მეცნიერების ჰერონ ალექსანდრიელისა და ქტესიბიოსის (I ს.) მიერ აღწერილი ავტომატები: პნევმოავტომატი (რ-იც სამსხვერპლოზე ცეცხლის დანთების შემდეგ ტაძრის კარს ავტომატურად აღებდა), გავლილი გზის გასაზომი ხელსაწყო (თანამედროვე ტაქსომეტრის პროტოტიპი), ნაკურთხი წყლის გასაყიდი ა. (სითხის ჩამომსხმელი თანამედროვე ა-ის პროტოტიპი); წარმოების დაბალი დონის გამო მათ სამრეწვ. გამოყენება ვერ პოვეს. ა-ის განვითარების ისტორიაში შემდეგი ნაბიჯი იყო ზამბარიანი საათის გამოგონება (პ. ჰენლაინი, გერმანია, XVI ს.). გ. გალილეის მიერ ქანქარას იზოქრონიზმის აღმოჩენის შემდეგ ჰიუიგენსმა (ჰოლანდია, 1657) შექმნა ქანქარიანი საათი. საათების ტექნოლ. სრულყოფის საფუძველზე შეიქმნა ადამიანის ცალკეული მოძრაობის მიმბაძველი სათამაშოები, ე. წ. ანდროიდები. ასეთი ანდროიდები შექმნეს შვეიცარიაში პიერ-ჟაკ დრომ (1721—1790), მისმა შვილმა ანრი დრომ (1752—1791) და სხვ.; ჩამოთვლილი ა-ები უმარტივესი ტიპისა იყო. თითოეული მათგანი ასრულებდა მხოლოდ ერთ ან რამდენიმე ფუნქციას წინასწარ ფიქსირებული პროგრამის მიხედვით და არ შეეძლო რეაგირება მუშაობის პროცესში.

XVIII—XIX სს. მიჯნაზე სამრეწვ. რევოლუციამ საფუძველი ჩაუყარა ა-ის საწარმოო გამოყენებას. ი. პოლზუნოვმა (რუსეთი, 1765) შექმნა წყლის დონის რეგულატორი ორთქლის ქვაბისათვის; ჯ. უატმა (ინგლისი, 1784) — ცენტრიდანული სიჩქარის რეგულატორი; ჟ. ჟაკარმა (საფრანგეთი, 1808) — პროგრამული მართვის პერფოქარტიანი დაზგა მსხვილსახიანი ქსოვილის მოსაქსოვად და სხვ.

XIX—XX სს-ში ელექტროტექ. სწრაფმა განვითარებამ ხელი შეუწყო უფრო სრულყოფილი და კომპაქტური ა-ის გამოგონებას, ელექტრონიკის წარმოშობამ კი პრინციპულად ახალი ტიპის ა-ის შექმნა განაპირობა. ა. გადაიქცა ისეთ რთულ მოწყობილობად, რ-ის შედგენილობაში ხშირად შედის ელექტრონული გამომთვლელი მანქანა. ასეთი ა. ასრულებს ერთიმეორისაგან თვისებრივად განსხვავებულ მრავალ ფუნქციას, კერძოდ, კონტროლის, რეგულირებისა და მართვის ფუნქციებს (იხ. *ავტომატური მართვა*).

ა-ის კონსტრუქციასა და მუშაობის პრინციპს უმთავრესად განსაზღვრავს მისი დანიშნულება, გამოყენებული ენერგიის სახე, მუშაობის პირობები და პროგრამის მიცემის ხერხი. დანიშნულების მიხედვით ა. შეიძლება იყოს ტექნოლ. (სამსხმელო, ლითონსაჭრელი და სხვ.), ენერგეტ. (ენერგოსისტემის ავტომ. ხელსაწყოები და მოწყობილობები), სატრანსპ. (*ავტომემანქანე, ავტოსტოპი*), გამომთვლელ-საანგარიშო, სამხ. (*ავტომატური იარაღი* და სხვ.), სავაჭრო (მაღაზია-ავტომატი, ავტომატი-გამყიდველი...) და სხვ.; გამოყენებული ენერგიის მიხედვით — ელექტრული, მექან., ჰიდრავ., პნევმ., კომბინირებული (მაგ., პნევმოელექტრული მოწყობილობა), აგრეთვე აფეთქების ენერგიაზე დამყარებული (ავტომატური იარაღი); მუშაობის პირობების მიხედვით — სრული და არასრული ციკლით მომუშავე ა. (იხ. *ნახევრად ავტომატი*); პროგრამის მიცემის ხერხის მიხედვით — სპეციალიზებული და უნივერსალური. სპეციალიზებულ ა-ში მოქმედების პროგრამა განპირობებულია მისივე კონსტრუქციით. ამგვარ ა-ს ახასიათებს დიდი მწარმოებლურობა, მაგრამ მისი მუშა ციკლის შეცვლა ან შეუძლებელია, ან შრომატევად გადაკეთებას (გადაწყობას) მოითხოვს. უნივერს. ა-ის პროგრამას პერფოქარტის, მაგნ. ლენტის ან ინფორმაციის სხვა მატარებლის მეშვეობით აძლევენ, რის გამოც ა-ის მოქმედების პროგრამა მისი კონსტრუქციისაგან დამოუკიდებელი ხდება (მაგ., პროგრამით სამართავი ლითონსაჭრელი ჩარხი და საქსოვი დაზგა, ავტომემანქანე, ელექტრონული გამომთვლელი მანქანა).

ზოგიერთ ა-ს შეუძლია შეეგუოს მუშაობის შეცვლილ პირობებს (იხ. *მართვის ადაპტიური სისტემები*). ასეთ ა-ში პარამეტრების შესაფერის მნიშვნელობათა *ავტომატური ძებნის* შედეგად ხდება მოქმედების თვითშეცვლა; ა-ის სტრუქტურა და კონსტრუქცია რთულდება, მაგრამ ფუნქციური შესაძლებლობანი ფართოვდება, რაც განაპირობებს სრული ტექნოლ. პროცესების წარმატებით მართვას (იხ. *მმართველობის სამუშაოების ავტომატიზაცია*).

უფრო ფართოდ ინერგება ა. წარმოებაში. ზოგიერთ ქ-ნასა და ელექტროსადგურში მთელ ტექნოლ. პროცესს ა. მართავს. ა-ზე დაკისრებული ფუნქციები თანდათან რთულდება. მას იყენებენ გონებრივი შრომის სფეროშიც (ავტომ. გამომთვლელი მანქანები და საანგარიშო ამომხსნელი მოწყობილობანი).

2. კიბერნეტიკის ერთ-ერთი მთავარი ცნება, ტექ. და ბიოლ. სისტემების აბსტრ. მოდელი (იხ. *ავტომატების თეორია*).

*ლიტ.*: Возможное и невозможное в кибернетике, под ред. А. Берга и Э. Кольмана, М., 1963; Гаазе-Раппопорт М. Г., Автоматы и живые организмы, М., 1961; Полетаев И. А., Сигнал, М., 1958. აგრეთვე სტატიებთან: წარმოების ავტომატიზაცია; ავტომატური მართვა ტექნიკაში; მმართველობის სამუშაოების ავტომატიზაცია; ავტომატური იარაღი.

*გ. ტყეშელაშვილი.*

**ავტომატი** (სამხ.), ავტომატური პისტოლეტ-ტყვიამფრქვევის გავრცელებული სახელწოდება. იხ. *ავტომატური იარაღი.*

**ავტომატიზაცია**, ფართო გაგებით — ტექნიკურ, ორგანიზაციულ, ეკონომიკურ და სხვ. ღონისძიებათა კომპლექსი, რ-ის მიზანია ადამიანის გათავისუფლება საწარმოო პროცესებში უშუალო მონაწილეობისაგან. ვიწრო გაგებით — *ავტომატიკის* ტექ. საშუალებათა გამოყენება კონტროლის, რეგულირებისა და მართვისათვის (ხშირად იყენებენ ტელემექანიკასთან ერთად).

ა. ფართოდ დაინერგა სახალხო მეურნ. მრავალ დარგში: მრეწველობაში, ენერგეტიკაში, რკინიგზის ტრანსპორტზე, კავშირგაბმულობასა და სოფ. მეურნეობაში, მმართველობის სამუშაოებში, სამეცნ. კვლევასა და გამოთვლით ტექნიკაში, ზღვაოსნობაში, ავიაციასა და კოსმონავტიკაში, ატომური ენერგიის წარმოებაში, სამხ. საქმეში და სხვ. იხ. აგრეთვე *წარმოების ავტომატიზაცია, მმართველობის სამუშაოების ავტომატიზაცია.*

*ნ. გაბაშვილი.*

**ავტომატიზაცია წარმოებისა**, იხ. *წარმოების ავტომატიზაცია.*

**ავტომატიზაციის ტექნიკური საშუალებანი**, ხელსაწყო-მოწყობილობანი, რ-ებიც წარმოების ავტომატიზაციაში სხვადასხვა ფუნქციას ასრულებენ. ეს ფუნქციებია: ა) ტექნოლ. პროცესში პარამეტრთა ცვლილების საკონტროლო ინფორმაციის მიღება; ბ) საკონტროლო და საკომანდო ინფორმაციის გადაცემა; გ) ინფორმაციის გადამუშავება; დ) საკომანდო ინფორმაციის გამოყენება ტექნოლ. პროცესზე ზემოქმედებისათვის. ინფორმაციის მიღების საშუალებებია სხვადასხვა მგრძნობიარე ელემენტი და ანალიზატორი; გადაცემისა — გადამწოდები, კავშირარხები, მიმღებები; გადამუშავებისა — გამოთვლითი ტექ. მოწყობილობანი. გადამუშავებული ინფორმაციის უშუალოდ მართვის მიზნით კი რეგულატორებს, მიმყოლ სისტემებსა და სერვომექანიზმებს იყენებენ.

ინფორმაცია პირობითად გამოისახება რომელიმე ფიზ. სიდიდით — სიგნალით. ავტომ. მართვის სისტემებში სიგნალად იყენებენ ენერგეტ. პარამეტრებს (ძაბვა, დენის ძალა, სიმძლავრე, სიხშირე, ფაზა, წნევა და სხვ.), ვინაიდან მათი საშუალებით ადვილია სიგნალების გარდაქმნა, შედარება, მანძილზე გადაცემა და ახალი სიგნალის მიღება.

სიგნალების გარდაქმნა შესაძლებელია ავტომ. აპარატურის ელემენტთა საშუალებით. ელემენტი კონსტრუქციულად მთლიანი უმარტივესი უჯრედია. მას შეუძლია სიგნალზე შეასრულოს მხოლოდ ერთი გარკვეული ოპერაცია: კონტროლდაქვემდებარებული სიდიდის გარდაქმნა სიგნალად (გადამწოდები, რელეები), ერთი სახის ენერგიის სიგნალის გარდაქმნა მეორე სახის ენერგიის სიგნალად (ელექტროპნევმ., პნევმოელექტრული და სხვა სახის გარდამქმნელები), უწყვეტი სიგნალის გარდაქმნა დისკრეტულად (წყვეტილად) ან პირიქით (ანალოგურ-ციფრული, ციფრულ-ანალოგური და სხვა გარდამქმნელები), სიგნალის გაძლიერება (მაძლიერებლები), პროგრამული სიგნალის გამომუშავება (პროგრამული ელემენტები, პროგრამული მოწყობილობანი), საკონტროლო და პროგრამული სიგნალების შედარება და საკომანდო სიგნალის ფორმირება (ნულელემენტები, შედარების ელემენტები), ლოგიკური ოპერაციების ჩატარება (ლოგიკური ელემენტები) და სხვ.; ზოგ შემთხვევაში აგებენ კომბინირებულ ელემენტებს, რ-თაც შეუძლიათ რამდენიმე ოპერაციის ერთდროულად შესრულება. რამდენიმე ელემენტის ერთობლიობით მიღებული ავტომ. მოწყობილობა, რ-იც გაერთიანებულია ავტომ. მოწყობილობათა სისტემაში, განკუთვნილია ტექნოლ. პროცესის პარამეტრთა კონტროლის, მართვის ან რეგულირებისათვის.

სიგნალის ფორმირებისათვის გამოყენებული ენერგიის მიხედვით ხელსაწყოები და მოწყობილობები შეიძლება იყოს პნევმატიკური, ელექტრული და ჰიდრავლიკური; სხვადასხვა სახის მოწყობილობებით ქმნიან კომბინირებულ სისტემებსაც. სსრკ-ში შექმნილია სამრეწვ. ხელ-

საწყოებისა და ავტომატიზაციის საშუალებათა საერთო სახელმწ. სისტემა, რ-ის საშუალებითაც შესაძლებელია ნებისმიერი ხელსაწყოსა და მოწყობილობის ერთობლივი გამოყენება ავტომ. კონტროლის, რეგულირებისა და მართვის სისტემების ასაგებად. ფუნქციური, ინფორმაციული და კონსტრ.-ტექნოლ. ნიშნების მიხედვით ა. ტ. ს. დაჯგუფებულია უნიფიცირებულ ბლოკებად, რ-თაგანაც ავტომატიზაციის საშუალებათა საჭირო აგრეგატულ კომპლექსებს ადგენენ. უნიფიცირებულ აგრეგატულ მოწყობილობათა შექმნასა და დამზადებაში სსრკ-თან ერთად მონაწილეობენ ეკონ. ურთიერთდახმარების საბჭოს (ეუს) წევრი ქვეყნები.

*ლიტ.*: Гинзбург С. А., Лехтман И. Я., Малов В. С., Основы автоматики и телемеханики, М., 1968; Майзель М. М., Основы автоматики и автоматизации производственных процессов, М., 1964; Сотсков Б. С., Элементы автоматической и телемеханической аппаратуры, М., 1967.

*ნ. გაბაშვილი.*

**ავტომატიზებული სწავლების კლასი,** სასწ. ოთახი, რ-იც აღჭურვილია სწავლების პროცესის მექანიზაციისა და ავტომატიზაციისათვის განკუთვნილი მოწყობილობებით. ა. ს. კ-ში დამონტაჟებულია მასწავლი მანქანები (მოსწავლეთა პულტები), რ-ებიც შეერთებულია მასწავლებლის პულტთან. მასწავლებელს შეუძლია ადგილიდან წარმართოს მეცადინეობის პროცესი. მაგ., თუ მოსწავლე რაიმე თემის შესწავლას პროგრამით გათვალისწინებულზე მეტ დროს მოანდომებს, მანქანა სიგნალს მისცემს მასწავლებელს, რ-იც უშუალოდ ჩაერევა სწავლების პროცესში. ა. ს. კ-ის მოწყობილობათა მთავარი დანიშნულებაა მოსწავლეთა ცოდნის შემოწმება, სხვადასხვა სახის განმარტებისა და სწავლის პროცესის შესახებ ცნობათა მიღების მექანიზაცია და ავტომატიზაცია. ა. ს. კ-ში ერთდროულად მეცადინეობს 10—40 მოსწავლე. ასეთი კლასები ეწყობა უმაღლეს სასწავლებლებში, ტექნიკუმებში, სკოლებსა და სხვ. სასწ. დაწესებულებებში.

*ლიტ.*: Ростунов Т. И., Программированное обучение и обучающие машины, К., 1967.

**ავტომატიზმი,** 1. ფიზიოლოგიაში — ორგანოს ან ცალკეული უჯრედის რიტმული, პერიოდული ან აპერიოდული მოქმედების უნარი, როცა გარეგანი აღმძვრელი მიზეზი არ არსებობს (მაგ., გულის შეკუმშვა, მცენარის უჯრედებში პროტოპლაზმის მოძრაობა და სხვ.). ა. უჯრედებში ნივთიერებათა ცვლის პროცესთა ციკლურობის ან — ორგანიზაციის მაღალ საფეხურზე — უჯრედების აგზნებადი სისტემების (მაგ., გულის კუნთის ან ტვინის, აგრეთვე სუნთქვის ცენტრის ნერვული უჯრედების) პერიოდული მოქმედების შედეგია. ა-ის მეორე ფორმა ჩნდება პირობითრეფლექსური (იხ. *პირობითი რეფლექსები*) კავშირების განმტკიცების შედეგად. ეს სტერეოტიპული მოქმედებებია, რ-ებიც პასიურად ხორციელდება, მაგ., სიარულის დროს კიდურების მოძრაობა, აგრეთვე ე. წ. შეთანხმებული მოძრაობანი, რ-ებიც მოიცავენ კუნთების სხვადასხვა ჯგუფს (კისრის, ტანის, კიდურებისა და სხვ.) და სხვა მამოძრავებელ ა-ებს (იხ. *მოძრაობა* ცხოველისა და ადამიანისა). ავტომ. ქცევა უაღრესად რთული აქტია, რ-იც უმაღლესი ნერვული მოქმედების თითქმის ყველა მექანიზმის ჩარევას მოითხოვს.

2. ფსიქოლოგიაში — ცნობიერების კონტროლს გარე მიმდინარე მიზანშეწონილი მოქმედება (ადამიანისა ან ცხოველისა). ა. ორგვარია: პირველადი ანუ თანდაყოლილი — თავიდანვე არაცნობიერი მოქმედება (სუნთქვა, გულის ძგერა და სხვ. ინსტინქტური მოქმედებები) და მეორეული — არაცნობიერი მოქმედება, რ-იც თავდაპირველად ცნობიერი იყო. ასეთი ავტომატიზება ჩვევების შემუშავების პროცესში ხდება.

3. ფილოსოფიაში — თეორია, რ-იც ცოცხალ ორგანიზმებს ავტომატებად (ცნობიერებას მოკლებულ მიზანშეწონილად მოქმედ მექანიზმებად) თვლის. *დეკარტს* ცხოველი ჩვეულებრივ ავტომატად მიაჩნდა, ადამიანი კი ისეთ ავტომატად, რ-საც გონიერი სული მართავს. *მექანიციზმის* მიხედვით, ადამიანიც ავტომატია.

**ავტომატიკა,** მეცნ. და ტექ. დარგი, მოიცავს ავტომატური მართვის სისტემების თეორიასა და ამ სისტემების აგების პრინციპებს. ვიწრო გაგებით, ა. არის ადამიანის უშუალო მონაწილეობის გარეშე კონკრ. პროცესის მართვის მეთოდების და ტექ. საშუალებათა ერთობლიობა. ა-ის თეორ. პრობლემები მჭიდროდ უკავშირდება *ტექნიკურ კიბერნეტიკას.*

ა. ტექნიკის დამოუკიდებელ დარგად აღიარეს II მსოფლიო ენერგეტ. კონფერენციაზე (ბერლინი, 1930), სადაც შეიქმნა ავტომ. და ტელემექან. მართვის საკითხების სექცია. სსრკ-ში ტერმინი „ა." გავრცელდა 30-იანი წწ. დასაწყისში; სამეცნ.-ტექ. დისციპლინად საბოლოოდ ჩამოყალიბდა 1940-თვის.

ა. შეიქმნა ავტომ. რეგულირების თეორიის ბაზაზე, რ-ის საფუძვლები დაამუშავეს გერმანელმა ე. სიმენსმა (1845), ინგლისელმა ჯ. კ. მაქსველმა (1868), რუსმა ი. ვიშნეგრადსკიმ (1872—78), გერმანელმა ა. ჰურვიცმა (1893) და განსაკუთრებით — სლოვაკმა ა. სტოდოლამ (1899). XX ს. 30-იან წწ-ში ჩამოყალიბდა ავტომ. რეგულირების სისტემების კლასიკური თეორია, რ-იც მოიცავს ავტომ. რეგულირების სისტემათა სტატ. და დინამ. მდგომარეობის ანალიზსა და სინთეზს, კერძოდ, იკვლევს მათი მდგრადობის, სტაბილიზაციისა და თვისებრიობის საკითხებს. ამავე პერიოდში მნიშვნელოვნად განვითარდა იმპულსური და რელეური სისტემების თეორია. ა-ის განვითარების ამ ეტაპზე შეიქმნა ავტომ. რეგულირების ზოგადი თეორია, შემდგომ ეტაპზე კი — ავტომ. მართვის განზოგადებული თეორია, რ-იც აერთიანებს ა-ის ყველა თეორ. საკითხს (იხ. *ავტომატური მართვის თეორია*), მ. შ. ყველაზე მნიშვნელოვანია ოპტიმალური სისტემებისა და ავტომ. ადაპტაციის (შეგუების) თეორია. ამ თეორიის საფუძველზე ვითარდება ყველაზე სრულყოფილი ავტომ. სისტემები, სახელდობრ, თვითაწყობადი, თვითმასწავლი და თვითმაორგანიზებელი სისტემები (იხ. მართვის *ოპტიმალური სისტემები, მართვის ადაპტიური სისტემები*).

ჩამოყალიბების პროცესში ა. ეყრდნობოდა თეორ. მექანიკას და ელექტრული წრედებისა და სისტემების თეორიას, წყვეტდა ამოცანებს, რ-ებიც დაკავშირებული იყო ორთქლის ქვაბებში წნევის რეგულირებასთან, ორთქლისა და ელექტრული მანქანების ბრუნვის სიჩქარის რეგულირებასთან, ავტომ. ჩარხების მუშაობის მართვასთან, ავტომ. ტელეფონის სადგურებთან და რელეური დაცვის მოწყობილობებთან. ამის შესაბამისად ტექ. საშუალებებს ამუშავებდნენ და იყენებდნენ ავტომ. რეგულირების სისტემებისათვის (იხ. *ავტომატი, ავტომატიზაციის ტექნიკური საშუალებანი, ავტომატური მართვა*). XX ს. I ნახ. დამლევს მეცნ. და ტექ. ყველა დარგის ფართო განვითარებამ გამოიწვია ავტომ. მართვის ტექ. სწრაფი ზრდა. XX ს. II ნახ-ში შეიქმნა ა-ის სრულყოფილი საშუალებანი, რის შედეგად ავტომ. მართვის მოწყობილობანი კიდევ უფრო გავრცელდა და დაიწყო გადასვლა მარტივი სისტემებიდან რთულ სისტემებზე (იხ. *წარმოების ავტომატიზაცია*).

განსაკუთრებით მნიშვნელოვანია ა-ის გამოყენება ტერიტორიულად ერთმანეთისაგან დაშორებულ ობიექტებზე (მაგ., მსხვილი საწარმო და ენერგეტ. კომპლექსები, კოსმ. საფრენი აპარატების მართვის სისტემები და სხვ.). ასეთ სისტემათა მართვის მოწყობილობებს შორის კავშირის დასამყარებლად იყენებენ ტელემექან. საშუალებებს, რ-ებიც მართვის მოწყობილობებსა და სამართ ობიექტებთან ქმნიან ტელეავტომ. სისტემებს. რთული სისტემების ავტომ. მართვის მრავალი ამოცანის გადაწყვეტა შესაძლებელია მხოლოდ გამოთვლითი ტექ. გამოყენებით (იხ. *დიდი სისტემები, მმართველი მანქანა*).

სსრკ-ში არსებობს ა-ის მძლავრი მეცნ. სკოლა. საქართველოში ა-ის დარგში ფართო მუშაობაა გაშლილი საქ. სსრ მეცნ. აკად. მართვის სისტემებისა და კიბერნეტიკის ინ-ტებში, ვ. ი. ლენინის სახ. საქართვ. პოლიტექ. ინ-ტსა და სხვ. სამეცნ.-კვლ. დაწესებულებებში.

*ლიტ.*: Лернер А. Я., Начала кибернетики, М., 1967; Теория автоматического регулирования, под ред. В. В. Солодовникова, кн. 1, М., 1967; Фельдбаум А. А., Вычислительные устройства в автоматических системах, М., 1959.

*ნ. გაბაშვილი.*

**„ავტომატმრეწვი",** საწარმოო პროცესების ავტომატიზაციის საპროექტო-საკონსტრუქტორო და სამეცნიეროკვლევითი ინ-ტი, შეიქმნა 1956 ქ. რუსთავში. აქვს 5 მთავარი და რამდენიმე დამხმარე განყ-ბა, აგრეთვე საცდელი წარმოება. ამუშავებს და სამთამადნო, მეტალ. და ქიმ. მრეწველობის საწარმოებში ნერგავს ტექნოლ. პროცესების ავტომ. მართვისა და რეგულირების სისტემებს.

**ავტომატური ანალიზი** ტექსტისა (აა), ოპერაცია, რ-ის დროსაც ბუნებრივ ენაზე არსებული ტექსტიდან აიკრიფება ტექსტში წარმოდგენილი გრამატ. და სემანტიკური ინფორმაცია; ოპერაცია ხორციელდება მოცემული ენის წინასწარი აღწერის საფუძველზე შედგენილი *ალგორითმის* მიხედვით. შებრუნებულ ოპერაციას ეწოდება *ავტომატური სინთეზი* ტექსტისა. აა იყოფა სამ ეტაპად: 1. ლექსიკურ-მორფოლოგიური—ცალკეული სიტყვაფორმიდან მის ლექსიკურ-გრამატ. დახასიათებაზე გადასვლა; 2. სინტაქსური — ფრაზის შემადგენელი სიტყვაფორმების ლექსიკურ-გრამატ. დახასიათებათა ჯაჭვიდან მის სინტაქსურ სტრუქტურაზე გადასვლა; 3. სემანტიკური — სინტაქსურად გაანალიზებული ფრაზიდან მის აზრობრივ ჩაწერაზე გადასვლა. აა-ის ალგორითმში ჩვეულებრივ უნდა განვასხვაოთ ცნობები ენის შესახებ („გრამატიკა") და ცნობები ანალიზის პროცესის შესახებ („მექანიზმი" ანუ საკუთრივ აა-ის ალგორითმი). აა აუცილებელი ეტაპია ტექსტის სხვადასხვა სახეობის ავტომ. დამუშავების დროს: ავტომ. თარგმნისას, ავტომ. რეფერირებისას, ინფორმაციული ძიებისას და ა. შ.; აა უნდა გაიმიჯნოს ტექსტის ავტომ. კვლევისაგან, რ-ის დროსაც სავსებით (ან თითქმის სავსებით) გამორიცხულია ცნობები ტექსტის ენის შესახებ და ტექსტი მუშავდება ალგორითმით სწორედ ენის აღწერის აგების მიზნით.

*ლიტ.*: თამარაშვილი ლ., მორფოლოგიური ანალიზი ქართული ენისათვის (ავტომატური თარგმნის მიზნით), კრ.: მანქანური თარგმანი, თბ., 1965; Мельчук И. А., Морфологический анализ при машинном переводе (преимущественно на материале русского языка), «Проблемы кибернетики», 1961, в. 6.

**ავტომატური გადასაბმელი,** ავტოგადასაბმელი, მოწყობილობა, რ-საც შეუძლია რკინიგზის მოძრავი შედ-

გენილობის ავტომ. გადაბმა, მატარებლის სვლის, გაჩერებისა და მანევრირების დროს წარმოქმნილი გრძივი ძალების გადაცემა და შერბილება. ა. გ-ით ხდება მატარებლის მოძრავი შედგენილობის გადაბმა მათი ურთიერთმიჯახების დროს. გადასაბმელი მექანიზმის დეტალები ავტომატურად უბრუნდება საწყის მდგომარეობას, რომ მატარებლის გადახსნის შემდეგ შესაძლებელი იყოს ხელახალი გადაბმა (ვაგონზე დაყენებული ა. გ-ის ტიპური დანადგარი იხ. ნახაზზე); გადაბმული ვაგონები ხელით გადაიხსნება (ბერკეტის დახმარებით) ისე, რომ ვაგონებს შორის ადამიანი არ შედის. გრძივი ძალების ზემოქმედებით ვაგონის ჩარჩო რომ არ დაზიანდეს, ა. გ-ის დეტალები მასზე ნაკლები სიმტკიცისა მზადდება.



ავტომატური გადასაბმელი სა-ვ.

*ლიტ.*: როინიშვილი ი., ვაგონები, თბ., 1956; Вагоны. Конструкция, теория и расчет, под ред. Л. А. Шадура и И. И. Челнокова, М., 1965.

**ავტომატური გაზომვა,** სხვადასხვა სიდიდის (დროის, წონის, ტემპერატურის) გაზომვა ადამიანის უშუალო მონაწილეობის გარეშე. ა. გ-თვის იყენებენ ვიზუალურ, მარეგისტრირებელ, მაინტეგრირებელ და სხვ. ხელსაწყოებს. გაზომვის შედეგები აღინიშნება სკალაზე (ანათვალით), მრიცხველზე (რიცხვით) და დიაგრამაზე (მრუდით), ანდა მგრძნობიარე ელემენტის ან გადამწოდის საშუალებით გარდაიქმნება ავტომ. მანქანის მუშა ორგანოებზე უშუალოდ მოქმედ სიგნალებად. ა. გ-ს განეკუთვნება აგრეთვე დისტანციური გაზომვა. ა. გ-ის უმარტივესი ხელსაწყოებია: საათი, ზამბარიანი სასწორი, თერმომეტრი, ბარომეტრი, გალვანომეტრი და სხვ.; რთულ სისტემებს (კომპლ. საზომი ავტომატი, ტელეგაზომვის, რადიოტელეგაზომვის სისტემები) რამდენიმე შუალედური გარდამქმნელი აქვს, ა. გ. *ავტომატიკისა* და *ტელემექანიკის* მნიშვნელოვანი ნაწილია.

**ავტომატური განმეორებითი ჩართვა,** ავარიის საწინააღმდეგო ავტომატიკის ერთ-ერთი ეფექტური საშუალება; მაღალი ძაბვის ელექტროგადამცემი ხაზებისა და ელექტროდანადგარების სწრაფი ავტომ. ჩართვა ავარიული გამორთვის შემდეგ. ხშირად იმ უბანზე, სადაც მოკლე შერთვა მოხდა, სწრაფი ხელახალი ჩართვის შემდეგ ავარია აღარ მეორდება. ავარიის მიზეზი შეიძლება იყოს ძლიერი ქარით ან ნიადაგის შერყევით გამოწვეული მოკლე შერთვა, ამომრთველების თვითგამორთვა და სხვ. ავარიული გამორთვის შემდეგ, რაც უფრო სწრაფად ხდება ა. გ. ჩ. (ჩვეულებრივ 0,5—1,5 *წმ*), მით უფრო დიდია მისი ეფექტი. ამ ხნის განმავლობაში მომხმარებელი ვერც კი გრძნობს ენერგიის მიწოდების შეწყვეტას. ა. გ. ჩ. შეიძლება იყოს ერთჯერადი (ერთციკლიანი ჩართვა), ორჯერადი (ორციკლიანი ჩართვა), სამჯერადი (სამციკლიანი ჩართვა). უფრო გავრცელებულია ერთჯერადი ა. გ. ჩ., რ-ის დროსაც მაღალი ძაბვის (110 *კვ* და მეტი) საჰაერო ხაზებზე ყოველი 100 ჩართვიდან შედეგიანია 86 ჩართვა, ხოლო 3—10 *კვ* კაბელის ხაზებზე — 55. ორჯერადი ა. გ. ჩ. მეორე ციკლში შედეგიანი ჩართვის რიცხვს 15% ით ზრდის, სამჯერადი კი — 3—5%-ით.

ა. გ. ჩ-ის მოწყობილობათა ღირებულება და ექსპლუატაციის ხარჯები გაცილებით მცირეა იმ ზარალთან შედარებით, რ-იც დაკავშირებულია ენერგიის მომარაგების დროებით შეწყვეტასთან.

**ავტომატური დაპროგრამება,** იხ. სტ. *დაპროგრამება*.

**ავტომატური დახარისხება,** საგნების დახარისხება ავტომატით ზომის, წონის, ფორმისა და სხვა ნიშნის მიხედვით. ფართოდ იყენებენ მრეწვ. სხვადასხვა დარგში: მანქანათმშენებლობაში — ერთი დასახელების დეტალების დასახარისხებლად ზომის მიხედვით (უმთავრესად მსხვილსერიულ და მასობრივ წარმოებაში), მაგ., გორვის საკისრებისათვის ფოლადის თანატოლი ბურთულების ან გორგოლაჭების შესარჩევად; კვების მრეწველობაში— ჩაის ფოთლის ფრაქციებად დასაყოფად, ზომის მიხედვით ხილის დასანაწილებლად; სამთო საქმეში — სასარგებლო წიაღისეულის დასახარისხებლად და სხვ.

**ავტომატური დისპეტჩერი** ენერგოგაერთიანებისა, ცალკეული ელსადგურებისა და ენერგოსისტემების მუშაობის კოორდინაციისათვის განკუთვნილი ურთიერთდაკავშირებული მმართველი მანქანების კომპლექსი. იდგმება ენერგოგაერთიანებებისა და ენერგოსისტემების მნიშვნელოვან კვანძებში და ტელემექან. მოწყობილობით უკავშირდება ენერგოსისტემების ობიექტებს (ელსადგურები, ქვესადგურები და სხვ.), რაც უზრუნველყოფს ენერგოსისტემების ოპერატ. მართვას. ა. დ. ასრულებს რეჟიმების სამსახურისა და სადისპეტჩერო მართვის ძირითად ფუნქციებს: გეგმავს ენერგოსისტემების სადღეღამისო და ხანგრძლივი მუშაობის ოპტიმალურ რეჟიმს (სადღეღამისო გრაფიკის რეალიზაციის პროცესში ხდება რეჟიმის ავტომ. კორექტირება ოპტიმუმისაგან გადახრის შემთხვევაში), არკვევს ენერგოსისტემათა სტატიკური რეჟიმის დარღვევისა და ავარიული რეჟიმის მიზეზებს, წყვეტს საფინანსო-ბუხჰალტრულ და მატერ.-ტექ. მომარაგების სხვადასხვა ამოცანას, ადგენს აგრეგატების სარემონტო გეგმებს, ანგარიშობს ჰიდროელექტროსადგურის წყლის რესურსებს და ა. შ.

**ავტომატური თარგმნა,** იხ. *მანქანური თარგმნა*.

**ავტომატური იარაღი,** ცეცხლსასროლი იარაღი, რ-ის გასროლისას წარმოქმნილი დენთის აირების ენერგია ხმარდება არა მარტო ტყვიის (ჭურვის) გატყორცნას, არამედ იარაღის ხელახლა დატენასა და მორიგ გასროლას. ა. ი. იძლევა როგორც ერთჯერადი, ისე უწყვეტი სროლის საშუალებას. იარაღს, რ-იც მხოლოდ იტენება ავტომატურად, ნ ა ხ ე ვ რ ა დ ა ვ ტ ო მ ა ტ უ რ ი ეწოდება. ა. ი. ძალიან სწრაფად ისვრის, ეს მისი მთავარი თავისებურებაა. ა. ი-ში ვაზნების მიწოდება ხდება სავაზნე კოლოფიდან ან მოქნილი (ლითონის ანდა ტილოს) ლენტიდან. პირველს იყენებენ პისტოლეტში, ავტომატში, შაშხანაში, კარაბინში, ხელის ტყვიამფრქვევში, საშუალო კალიბრის ავტომ. ზარბაზანში, ხოლო მეორეს — უფრო სწრაფმსროლ დაზგიან და მსხვილკალიბრიან ტყვიამფრქვევში, აგრეთვე მცირეკალიბრიან ავტომ. ზარბაზანში.

პირველი ავტომ. თოფი შექმნა ამერიკელმა რ. პილონმა (1863). რუსეთში ავტომ. შაშხანის პროექტი პირველად დ. რუდნიცკიმ შეადგინა (1887). 1900 დამდეგს სხვადასხვა ქვეყნის არმიებში გავრცელდა მადსენის ნახევრად ავტომ. თოფი-ტყვიამფრქვევი, რ-იც მიღებული იყო რუს. არმიაშიც. მაგრამ რუსეთში მაქსიმის დაზგიანმა ტყვიამფრქვევმა უფრო მოიკიდა ფეხი (გამოიგონა ამერიკელმა ჰ. მაქსიმმა, 1883). ა. ი-ის მასობრივი გამოყენება დაიწყო რუსეთ-იაპონიის ომში (1904—05). დიდ სამამულო ომში (1941—45) ფართოდ იყენებდნენ საბჭ. კონსტრუქტორების — ვ. დეგტიარიოვის, თ. ტოკარევის, გ. შპაგინის, ს. სიმონოვის, პ. გორიუნოვისა და სხვ. მიერ შექმნილ ა. ი-ს.

II მსოფლიო ომის მონაწილე კაპიტ. ქვეყნების არმიებიდან ა. ი-ით ყველაზე უკეთ გერმ. არმია იყო აღჭურვილი. განვითარებული ქვეყნების თანამედროვე არმია მხოლოდ ავტომ. და თვითდასატენ იარაღს იყენებს.

ა. ი-ის კონსტრუქცია მრავალგვარია და დამოკიდებულია დენთის აირების გამოყენების ხერხზე. მ ო ძ რ ა ვ ი ლ უ ლ ი ს უ კ უ ც ე მ ი ს პ რ ი ნ ც ი პ ი თ მ ო ქ მ ე დ ი ი ა რ ა ღ ი ს გასროლის დროს ლულა და მასთან მტკიცედ დაკავშირებული საკეტი დენთის აირების მოქმედებით უკან იწევს, მაგრამ ზამბარების უკუმოქმედებით კვლავ უბრუნდება საწყის მდგომარეობას. გასროლილი მასრა ავტომატურად ვარდება, მორიგი ვაზნა სავაზნეში ჯდება და საკეტი იკეტება (ნახ. 1 და 2); ს ა კ ე ტ ი ს უ კ უ ც ე მ ი ს პ რ ი ნ ც ი პ ი თ მ ო ქ მ ე დ ი ი ა რ ა ღ ი ს ლულა უძრავია, ხოლო საკეტი გასროლის დროს ან სრულიად არ არის შეჭიდული ლულასთან (ე. წ. თავისუფალი საკეტი, ნახ. 3), ან იხსნება მასრის ფსკერზე დენთის აირების მოქმედებით (ნახევრად თავისუფალი საკეტი, ნახ. 4); დ ე ნ თ ი ს ა ი რ ე ბ ი ს ა რ ი ნ ე ბ ი ს პ რ ი ნ ც ი პ ი თ მ ო ქ მ ე დ ი ი ა რ ა ღ ი ს გასროლის დროს დენთის აირები ხვდება ლულის წინა ნაწილში მოთავსებულ სპეც. აირის კამერაში და ტყვიის გავლის შემდეგ სათანადო ნახვრეტიდან ლულაში შედის. აირის კამერაში მოძრავ დგუშთან შეერთებული ჩამკეტი ჩარჩოს ჭოკი საკეტთან ერთად უკან გადაადგილ-

ავტომატური იარაღი.



დება, გახსნის საკეტს და ამოაგდებს მასრას. მექანიზმი საწყის მდგომარეობას უბრუნდება ზამბარით (ნახ. 5 და 6). ამ პრინციპზე აგებული იარაღი საიმედოა, სწრაფად ისვრის და მარტივი კონსტრუქციისაა, ამიტომ ყველაზე მეტად არის გავრცელებული. ა. ი-ის ცეცხლის ინტენსიური რეჟიმი სწრაფად აცხელებს ლულას, რის გამოც დიდი მნიშვნელობა ენიჭება გაგრილების სისტემას. თანამედროვე ტყვიამფრქვევებისა და სხვა სახის ა. ი-ის ლულა უმეტესად ჰაერით გრილდება, ზოგიერთი ტყვიამფრქვევის გაცხელებული ლულა კი შეიძლება ბრძოლის დროს გამოიცვალოს.

*ლიტ.*: Горов Э. А., Гнатовский Н. И., Основания устройства автоматического оружия, Пенза, 1960; Материальная часть стрелкового оружия, кн. 1—2, М., 1945—46.

**ავტომატური კონტროლი,** ობიექტის მდგომარეობის შესახებ ინფორმაციის ავტომ. მიღება-დამუშავება იმ მოვლენათა გამოსამჟღავნებლად, რ-ებიც განსაზღვრავენ საჭირო სამართ ზემოქმედებებს ობიექტზე. ა. კ. *ავტომატური მართვის* ნაწილია.

მოვლენა შეიძლება იყოს ნებისმიერი პროცესის ექსპერ. და სხვ. თვისებრივი შედეგი, მაგ., ელექტროგენერატორის გადამეტტვირთვა ან მოკლე შერთვა მის სალტეებზე; ტემპ-რის, წნევის, ბრუნთა რიცხვის, სიხშირისა და სხვ. ფიზ. სიდიდეების მნიშვნელობათა გადახრა დადგენილი ზღვრებიდან და სხვ.; ა. კ. მოიცავს ორ მთავარ ეტაპს: 1. ობიექტის მდგომარეობისა და გარე პირობების შესახებ ინფორმაციის მიღებას და მის გარდაქმნას შემდგომი გადამუშავებისათვის; 2. მიღებულ ინფორმაციაში კონტროლდაქვემდებარებული მოვლენის ნიშანთა გამომჟღავნებას და სათანადო სიგნალის გამომუშავებას ამ მოვლენის არსებობის შესახებ. მიღებული ინფორმაციიდან ცნობილი ხდება, თუ როგორ იცვლება სხვადასხვა ფიზ. სიდიდე დროსა და სივრცეში. კონტროლდაქვემდებარებული მოვლენის ნიშანთა გამომჟღავნების პროცესში მოწმდება, აქვს თუ არა გადამწოდის მიერ გამომუშავებულ და შემდეგ გარდაქმნილ სიგნალებს გარკვეული თვისებები (სიგნალის სიდიდის შენარჩუნება გარკვეული დროის განმავლობაში, განსხვავებულ სიგნალთა მონაცვლეობის კანონზომიერება და სხვ.). თუ ობიექტში კონტროლდაქვემდებარებული მოვლენა წარმოიშვა, ა. კ-ის მოწყობილობა გამოიმუშავებს გარკვეულ სიგნალს, მაგ., საკისრის ბურთულის დიამეტრის ა. კ-ის დროს, უპირველეს ყოვლისა, საჭიროა ამ დიამეტრის გაზომვა (ე. ი. ინფორმაციის მიღება ობიექტის მდგომარეობის შესახებ), ხოლო შემდეგ მიღებული შედეგის შედარება ეტალონთან და ნორმისაგან გადახრის დადგენა (ე. ი. მიღებულ ინფორმაციაში კონტროლდაქვემდებარებული მოვლენის ნიშნის გამომჟღავნება). საკონტროლო ობიექტების მდგომარეობის შესახებ ინფორმაციის მიღება პირველადი გარდამქმნელებით (გადამწოდებით) ხდება. გადამწოდებისაგან მიღებული სიგნალების შუალედური გარდაქმნის ხასიათი დამოკიდებულია გამოყენებული გადამწოდების ტიპზე, კონტროლის ორგანიზაციის ფორმასა და იმ აპარატურაზე, რ-საც იყენებენ სიგნალის შემდგომი გადამუშავებისათვის და სხვ.; სიგნალების შუალედური გარდაქმნა ნიშნავს მათ გაძლიერებას, დეტექტირებას, მოდულაციას, მანძილზე გადაცემისას ინფორმაციის კოდირებას და სხვ.

არსებობს ა. კ-ის რამდენიმე მეთოდი: მექან., ელექტროკონტაქტური, უკონტაქტო (ელექტრონული და ინდუქციური გადამწოდებით), ფოტოელექტრონული, ულტრაბგერული, რადიოაქტიური და სხვ.; საწარმოო პროცესებში იყენებენ ორი სახის ა. კ-ს — პასიურსა და აქტიურს. პასიური ა. კ-ის დროს ვლინდება ტექ. პროცესის ნორმალური მსვლელობის დარღვევის შემთხვევები და მათი გამომწვევი მიზეზები. აქტიური კონტროლის დროს ტექნოლ. პროცესის მსვლელობის პერიოდში ყოველი დარღვევის მაკორექტირებელი ზემოქმედება ავტომატურად გადაეცემა მართვის ორგანოს. ამ შემთხვევაში ა. კ-ის ცნება მთლიანად ემთხვევა ტექნოლ. პროცესის ავტომ. მართვის ცნებას.

საკონტროლო მოწყობილობათა ადგილმდებარეობის მიხედვით არსებობს სამი სახის ა. კ.: ადგილობრივი (კონტროლი ხორციელდება უშუალოდ კონტროლს დაქვემდებარებული პროცესის შესრულების ადგილზე; გავრცელებულია მანქანათმშენებლობაში); დისტანციური და ტელემექანიკური (იხ. *ტელესიგნალიზაცია, ტელეგაზომვა*).

ა. კ-ის მნიშვნელოვანი ნაირსახეობაა შემომრბენი კონტროლი — ერთი მოწყობილობა რიგრიგობით უერთდება მრავალი ობიექტის სათანადო გადამწოდს და ავტომატურად აკონტროლებს ამ ობიექტებს. საკონტროლო ობიექტების რაოდენობა ამ შემთხვევაში შეიძლება იცვლებოდეს დიდ ფარგლებში (ათეულებიდან ათასეულებამდე); შემორბენის სიჩქარე წამში რამდენიმე ათას წერტილს აღემატება.

*ლიტ.*: Добрынин Е. М., Приборы автоматического контроля размеров в машиностроении, М., 1960; Кондашевский В. В., Автоматический контроль размеров деталей в процессе обработки, М., 1951; Темников Ф. Е., Автоматический контроль, М., [1949].

**ავტომატური მართვა** ტექნიკაში, ობიექტის მართვის შესაბამის მოქმედებათა ერთობლიობა, რ-იც ადამიანის უშუალო მონაწილეობის გარეშე მიმართულია მართვადი ობიექტის ფუნქციონირების შენარჩუნების ან გაუმჯობესებისაკენ. ა. მ-ს იყენებენ ტექ. და ბიოტექ. სისტემებში რთული პროცესების შესასრულებლად, შრომის ნაყოფიერებისა და რეგულირების სიზუსტის გასაზრდელად, შრომატევადი და ჯანმრთელობისათვის მავნე სამუშაოსაგან ადამიანის გასათავისუფლებლად და სხვ. (იხ. *წარმოების ავტომატიზაცია, დიდი სისტემები*).

მართვადი ობიექტისა და მართვის მოწყობილობათა ურთიერთქმედების ერთობლიობა ქმნის ავტომ. მართვის სისტემას (ამს). მართვის პროცესში განუწყვეტლივ იზომება მართვადი (სარეგულირებელი) სიდიდე და შეშფოთებები (სისტემის გარეშე ზემოქმედებანი, რ-ებიც იწვევენ სისტემის წონასწორობის დარღვევას). ამ სიდიდეთა შესაბამისად მართვის მოწყობილობა გამოიმუშავებს მმართველ ზემოქმედებას და არეგულირებს მართვადი ობიექტის მუშაობას.

უმარტივესი ამს (ავტომ. რეგულირების სისტემის სახით) პირველ მანქანებთან ერთად გაჩნდა. არც ერთ მანქანას არ შეუძლია ნორმალური ფუნქციონირება სათანადო რეგულატორის გარეშე, მაგ., ორთქლის მანქანის ნორმალური ფუნქციონირებისათვის აუცილებელი გახდა მქნევარას ბრუნვის სიჩქარისა და ორთქლის ქვაბში ორთქლის წნევის მუდმივი მნიშვნელობის შენარჩუნება. საწარმოო ავტომ. მართვის ერთ-ერთი პირველი რეგულატორი იყო უატის ცენტრიდანული სიჩქარის რეგულატორი (1784, ნახ. 1). ორთქლის მანქანების, ტურბინებისა და შიგაწვის ძრავების გაუმჯობესებისთანავე დაიწყო სხვადასხვა მექან. მარეგულირებელი სისტემებისა და მოწყობილობების გამოყენება (XIX ს. დასასრ. და XX ს. დასაწ.). ავტომ. მართვის ახალი ეტაპია ელექტრონული ელემენტებისა და ტელემექან. მოწყობილობათა დანერგვა მართვისა და რეგულირების სისტემებში. ამან განაპირობა *ტელემართვის, ტელეგაზომვის, ავტომატური კონტროლის,* ზედმიწევნით ზუსტი მიმყოლი და მაკორექტირებელი სისტემების შექმნა. XX ს. 50-იან წწ-ში განვითარდა პროცესებისა და საწარმოო კომპლექსების მართვის რთული სისტემები.

იმის მიხედვით, თუ როგორია მართვის მიზანი, ამს იყოფა ოთხ ძირითად ჯგუფად: 1. მართვადი სიდიდის სტაბილიზაციის სისტემები; 2. პროგრამული მართვის სისტემები; 3. მიმყოლი სისტემები; 4. თვითშეგუებადი (ადაპტიური) სისტემები. პირველი სამი ჯგუფი ავტომ. რეგულირების სისტემებია (მართვის კერძო სახე). სტაბილიზაციის შემთხვევაში მართვადი სიდიდე უცვლელი უნდა იყოს. პროგრამული მართვის დროს მართვადი სიდიდე იცვლება წინასწარ ცნობილი კანონის მიხედვით, მიმყოლ სისტემაში კი— წინასწარ უცნობი კანონის მიხედვით. ადაპტიური სისტემები უნდა უზრუნველყოფდეს ობიექტის ოპტიმალურ რეჟიმს, მართვადი სიდიდის ექსტრემალურ მნიშვნელობას, მართვის სისტემის სწრაფმოქმედებას ამ სისტემის პარამეტრების შეწყობის თვალსაზრისით და სხვ. (იხ. *მართვის ადაპტიური სისტემები*).

ამს შედგება გარკვეული თანამიმდევრობით შეერთებული ცალკეული ელემენტებისაგან. თითოეული მათგანი ასრულებს სათანადო ფუნქციას (ნახ. 2).




უატის ორთქლის ცენტრიდანული სიჩქარის რეგულატორი: 1. მანქანის ლილვი; 2. ტვირთები; 3. ქურო; 4. საფარი.




ავტომატური მართვის სისტემის ფუნქციური სქემა; Ia, Ib—გარე და შინაგანი პირობების ინფორმაციის მიმღები გრძნობიერი ელემენტები; IIa IIb—ინფორმაციის გადაცემის საშუალებანი; IIIa, IIIb—მიმღებები; მმ-მმართველი მანქანა; IV—შედარების ელემენტი; V—შემსრულებელი ელემენტი; F—შემშფოთი ზემოქმედება; Z—მმართველი ზემოქმედება; X—სარეგულირებელი სიდიდე; Y—მართვის სიგნალი.

ობიექტის მართვის პრობლემის გადასაწყვეტად აუცილებელია მართვის სიგნალის ($y$) გამომუშავება, ხოლო შემდეგ მისი გარდაქმნა მართვის ზემოქმედებად ($z$).

სიგნალების ფორმირების პრინციპის მიხედვით ამს არის უწყვეტი და დისკრეტული. უწყვეტ სისტემაში სიგნალები წარმოადგენს დროის უწყვეტ ფუნქციას, დისკრეტულში ერთი ელემენტი მაინც დაკვანტავს უწყვეტ სიგნალს დროის ან დონის მიხედვით ან ორივეთი ერთად. ამის

შესაბამისად დისკრეტული სისტემები იყოფა რელეურ (იხ. *რელეური სისტემები*), იმპულსურ (იხ. *იმპულსური სისტემები*) და ციფრულ სისტემებად. შესასვლელ და გამოსასვლელ სიგნალებს შორის დამოკიდებულების ხასიათის მიხედვით ამს ორგვარია: წრფივი და არაწრფივი. წრფივი სისტემის ყველა ელემენტი გამოისახება წრფივ განტოლებათა საშუალებით, არაწრფივ სისტემებში ერთი ელემენტი მაინც არის ისეთი, რ-ის შესასვლელ და გამოსასვლელ სიდიდეებს შორის არაწრფივი დამოკიდებულებაა.

ამს შეიძლება მუშაობდეს გახსნილი ან შეკრული ციკლით. მართვის პროცესის ორგანიზაციაში გადამწყვეტი მნიშვნელობა უმეტესად აქვს ინფორმაციის მიღებას ობიექტის მიმდინარე მდგომარეობის შესახებ. ასეთ სისტემაში მმართველი ზემოქმედება დამოკიდებულია ობიექტის მდგომარეობის ცვლილებაზე. მმართველი ზემოქმედება წარმოადგენს დასახული კანონიდან ($x_0$) მართვადი სიდიდის ($x$) გადახრის ფუნქციას ($E = x_0 - x$). მიზეზი, რ-იც იწვევს მართვის ობიექტის მდგომარეობის ცვლილებას, დამოკიდებულია მის მიერ გამოწვეულ შედეგზე. ამგვარად, დასახული კანონის დარღვევის შედეგი იქცევა ამ კანონის აღდგენის მიზეზად. ამს-ის ეს ფუნდამენტური იდეა ცნობილია, როგორც გადახრის პრინციპი. მიზეზისა და შედეგის ასეთი კავშირი საფუძვლად უძევს მართვას უკუკავშირის მეშვეობით ანუ შეკრული ციკლით მართვას (იხ. *უკუკავშირი*) (ნახ. 3). ასეთ სისტემაში ინფორმაციის გადაცემის წრედი შეკრული კონტურია, რ-იც შედგება მართვის ობიექტისა (O) და მმართველი მოწყობილობისაგან ($R$). ამ კონტურში ინფორმაციის გადაცემის ორი არხია — დასახული მართვის ინფორმაციის არხი და უკუკავშირის არხი. პირველი არხით შემდარებელი მოწყობილობა მიიღებს დასახული სიდიდის ინფორმაციას, ხოლო მეორე არხით — მართვადი სიდიდის ფაქტობრივ მნიშვნელობას. შეკრული ციკლით მუშაობს სტაბილიზაციის, პროგრამული და მიმყოლი სისტემები.

უკუკავშირის პრინციპი ზოგჯერ გამოუსადეგარია იმის გამო, რომ პრაქტიკულად შეუძლებელია ინფორმაციის მიღება მართვის შედეგის შესახებ. ასეთ შემთხვევაში რთული პროცესების მართვა არ ხერხდება, მაგრამ ზოგჯერ მართვის ობიექტის მდგომარეობის ცვლილების კანონი დროის მიხედვით (მართვის პროგრამა) წინასწარ ცნობილია, ამიტომ მართვის სიდიდე შეიძლება განვიხილოთ როგორც დროის ფუნქცია და ამ კანონით ავტომატურად ვცვალოთ იგი. ასეთი პროგრამული მართვა ანუ გახსნილი ციკლით მართვა პრაქტიკულად დამოკიდებული არ არის მართვის შედეგზე, იგი დამოკიდებულია მხოლოდ მმართველ ზემოქმედებაზე. გახსნილ სისტემაში (ნახ. 4) მართვის მოწყობილობა გამოიმუშავებს მმართველ ზემოქმედებას ($u$), რ-იც დასახული ზემოქმედების ($x_0$) ფუნქციაა.

თუ ობიექტზე გარე ზემოქმედებათა გაზომვა შესაძლებელია, ხოლო ობიექტის თვისებები და მისი დინამ. მახასიათებლები ცნობილია, მართვა გაზომვის შედეგის მიხედვითაც შეიძლება. ასეთი მართვა (მართვა შეშფოთების მიხედვით) არის მართვის გახსნილი სისტემის მაგალითი. რეგულატორი, რ-იც წყვეტს ამ ამოცანას, უზრუნველყოფს სარეგულირებელ სიდიდეთა სტაბილიზაციას ანუ მათ ინვარიანტულობას.




რეგულირების შეკრული სისტემა.

რეგულირების გახსნილი სისტემა.

ავტომ. მართვის მეტი სიზუსტისათვის იყენებენ მართვის კომბინირებულ სისტემებს, რ-ებშიც მართვის პრინციპები გადახრისა და შეშფოთების მიხედვით არის შეთავსებული.

ფიზ. და ელექტრონიკის განვითარების, ელექტრულ ხელსაწყოთა წარმოების გაფართოებისა და სწრაფმოქმედი მათ. მანქანების შექმნის შემდეგ შესაძლებელი გახდა რთული პროცესების სამართავი სისტემების შექმნა.

წარმოებაში დამკვიდრდა მართვადი სიდიდის წარმოებულისა და ინტეგრალის მიხედვით მოქმედი ექსტრემალური და უნივერს. რეგულატორები.

ტექ. სხვადასხვა დარგში ფართოდ იყენებენ ისეთ სპეციალიზებულ ამს-ებს, როგორიცაა პირგადასაღები ჩარხის მართვის მიმყოლი სისტემა, პროგრამული მართვის ლითონსაჭრელი ჩარხების ამს (იხ. *ავტომატური ჩარხი*), პროგრამული მართვის რევერსიული საგლინი დგანის ამს. ამს-მ ფეხი მოიკიდა სამხ. ტექნიკაშიც.

მრავალი ფიზიოლ. პროცესის (სისხლის მიმოქცევის, თბილსისხლიანი ცხოველების სხეულის ტემპ-რის რეგულაციის, მამოძრავებელი ოპერაციებისა და სხვ.) ანალიზისას ირკვევა, რომ ცოცხალ ორგანიზმებს აქვთ ამს-ის დამახასიათებელი თვისებები (იხ. *ბიოკიბერნეტიკა*).

*ლიტ.*: Воронов А. А., Элементы теории автоматического регулирования, 2 изд., М., 1954; Теория автоматического регулирования, под ред. В. В. Солодовникова, кн. 1, М , 1967; Фельдбаум А. А., Основы теории оптимальных автоматических систем, М., 1963.

*ნ. გაბაშვილი. ვ. იმედაძე.*

**ავტომატური მართვის თეორია,** ტექნიკური კიბერნეტიკის ნაწილი, რ-იც სწავლობს ავტომატური მართვის სისტემების აგების პრინციპებს და ამ სისტემებში მიმდინარე პროცესთა კანონზომიერებებს.

ა. მ. თ. თავდაპირველად ავტომ. რეგულირების სახით ვითარდებოდა და თეორიული მექანიკის ნაწილი იყო. ტექნიკის სხვა დარგებისაგან დამოუკიდებლად იგი მხოლოდ თბოტექ. და ელექტროტექ. ფარგლებში სწავლობდა ორთქლის ქვაბებისა და ელექტრული მანქანების მართვის პროცესებს. ტექნიკისა და მრეწვ. დარგების სწრაფმა განვითარებამ ცხადყო, რომ ტექ. მოწყობილობებში მიმდინარე მართვის პროცესები, მიუხედავად მათი სხვადასხვა ბუნებისა და დანიშნულებისა, ერთმანეთის მსგავსია.

ტექნიკაში მართვის განვითარებას მოჰყვა მეცნიერთა დაინტერესება მართვის პრობლემებით ცოცხალ ორგანიზმებსა და ეკონ. სისტემებში. ტექნიკაში მმართველი მოწყობილობანი ობიექტების ნაწილს არ შეადგენენ, ისინი ამ ობიექტებისაგან განცალკევებულად იქმნებიან და შემდეგ ერთიანდებიან მართვის ერთ სისტემად. ამ მოწყობილობათა და ობიექტების ურთიერთმოქმედების შესწავლის საფუძველზე გამოვლინდა მართვის პროცესების ერთიანობა. ცოცხალ ორგანიზმებსა და ეკონომიკაში მართვის ორგანოები ობიექტების განუყოფელი ნაწილია, რის გამოც საჭირო არ არის მართვის ორგანოების ცალკე აგება. XX ს. შუა წლებამდე ცოდნის სხვადასხვა დარგში მართვის მექანიზმების შესწავლა ერთმანეთისაგან დამოუკიდებლად მიმდინარეობდა. ამერიკელმა მეცნ. ნ. *ვინერმა* პირველმა გამოთქვა აზრი, რომ ტექნიკაში, ეკონომიკასა და ცოცხალ ორგანიზმებში მართვის პრობლემები საერთო ხასიათისაა და აუცილებელია მათი ერთობლივი შესწავლა სხვადასხვა სპეციალობის მკვლევართა მიერ (იხ. *კიბერნეტიკა*). შემდეგ გამოვლინდა, რომ ავტომ. რეგულირების თეორიას შეუძლია ახსნას მართვის პროცესები და მოახდინოს მათზე გავლენა არა მარტო ტექნიკაში, არამედ სხვა დარგებშიც. მისი გამოყენების არე გაფართოვდა, ხოლო თეორიის მეთოდები და მიზნები გართულდა და მიიღო ახალი სახელწოდება: „ავტომატური მართვის თეორია".

ა. მ. თ. ემყარება ავტომ. რეგულირების თეორიას და იკვლევს მართვის ადაპტიურ (იხ. *მართვის ადაპტიური სისტემები*), ოპტიმალურ (იხ. *ოპტიმალური სისტემები*), აგრეთვე ისეთ სისტემებს, რ-ებიც ავტომ. რეგულირების თეორიაში არ შეისწავლება. ა. მ. თ. უმთავრესად შეისწავლის სისტემათა მდგრადობის, სიზუსტისა და სტაბილიზაციის პრობლემებს. მათ გადასაწყვეტად საჭიროა სისტემების დინამ. თვისებათა მათ. შესწავლა. ზოგად შემთხვევაში შეყურსული პარამეტრების მქონე უწყვეტ სისტემებს გამოსახავს ჩვეულებრივი დიფერენც. განტოლებები, განაწილებული პარამეტრების მქონე უწყვეტ სისტემებს კი — დიფერენც. განტოლებები კერძო წარმოებულებით. იმპულსურ (წყვეტილ) სისტემებში მიმდინარე პროცესების გამოკვლევის მათ. აპარატს წარმოადგენს სხვაობათა განტოლებები და ლაპლასის დისკრეტული გარდაქმნა. მნიშვნელოვნად მარტივდება განტოლებათა შედგენა და მასთან დაკავშირებით სისტემების გამოკვლევა, თუ წრფივ დიფერენც. და სხვაობათა განტოლებებს ოპერატორული ფორმით წარმოვადგენთ. ტიპური რგოლების გადაცემის ფუნქციებით, რ-ებიც მიიღება ამავე რგოლების გამომსახველი ოპერატორული განტოლებებისაგან, შესაძლებელი ხდება სისტემის სტრუქტურული სქემისა და შესაბამისი განტოლების მარტივი გზით შედგენა. სისტემის გამოკვლევას ემსახურება აგრეთვე ა. მ. თ-ში სიხშირული და დროის მახასიათებლის ცნების შემოტანა.

მ დ გ რ ა დ ო ბ ა ს იკვლევენ პირდაპირი ან არაპირდაპირი მეთოდით. პირდაპირი მეთოდი გულისხმობს კვლევას დიფერენც. განტოლების ამოხსნით, არაპირდაპირი — განტოლების ამოუხსნელად, სპეც. დადგენილი ნიშნების — მ დ გ რ ა დ ო ბ ი ს  კ რ ი ტ ე რ ი უ მ ე ბ ი ს მიხედვით.

ავტომ. მართვის ს ი ზ უ ს ტ ე ხასიათდება სისტემის თვისებრიობის მაჩვენებლებით, რ-თაგან ძირითადია მდგრადობა, რეგულირების დრო და სტატ.-დინამ. ცდომილებანი (იხ. *თვისებრიობის მაჩვენებლები ავტომატური რეგულირების სისტემაში*). არსებობს მათი კვლევის რამდენიმე არაპირდაპირი მეთოდი. ყველაზე მნიშვნელოვანი და გავრცელებულია სიხშირული მეთოდი.

ა. მ. თ-ში ს ტ ა ბ ი ლ ი ზ ა ც ი ი ს პრობლემა დაკავშირებულია სისტემის ადაპტაციის ანალიზისა და სინთეზის პრობლემებთან. ანალიზის ამოცანაა სისტემის მოცემული სტრუქტურისა და პარამეტრების მნიშვნელობისათვის თვისებრიობის მაჩვენებელთა განსაზღვრა, სინთეზისა კი — თვისებრიობის მოთხოვნილებების შესაბამისად მართვის სისტემის სტრუქტურისა და პარამეტრების შერჩევა.

სინთეზის საკითხის კვლევისას სისტემის ძირითადი ფუნქციური ელემენტები უკვე შერჩეულია, ხოლო ცვალებადი ნაწილი (მაკორექტირებელი მოწყობილობა) სინთეზის პროცესში უნდა მოინახოს.

სინთეზის პრობლემის გადასაწყვეტად მრავალი მიახლოებითი მეთოდი არსებობს, მ. შ. სინთეზის ანალიზური მეთოდით მოიძებნება ანალიზური გამოსახულება, რ-იც სისტემის თვისებრიობის მაჩვენებელს მაკორექტირებელი მოწყობილობის პარამეტრებთან აკავშირებს, რის შემდეგაც განისაზღვრება პარამეტრების ისეთი მნიშვნელობები, რ-ებიც განაპირობებენ ფუნქციის ექსტრემალურ მნიშვნელობას, მაგ., სისტემის სინთეზის ამოცანის გადასაწყვეტად იყენებენ თვისებრიობის ინტეგრ. ან საშ. კვადრატული შეცდომის კრიტერიუმებს.

გამოთვლითი ტექ. საშუალებათა გამოყენებით შესაძლებელი ხდება დიფერენც. განტოლებათა ამოხსნის სიძნელეთა დაძლევა და მაკორექტირებელ მოწყობილობათა პარამეტრების ცვლილებებით დიფერენც. განტოლების სასურველი ამონახსნის შერჩევა. ხშირად მართვის სისტემებზე მოდებული ზემოქმედებები წარმოადგენს დროის არა მოცემულ, არამედ უწყვეტ შემთხვევით ფუნქციას. ასეთ შემთხვევაში ზემოქმედების სიდიდის წინა ცვლილებათა არასაკმარისი ცოდნის გამო შეუძლებელია ცვლილებათა კანონის ცალსახად განსაზღვრა დროის მომდევნო მომენტში. ამ პირობებში გარდამავალი პროცესის ცნება კარგავს აზრს და ამასთან დაკავშირებით ხდება თვისებრიობის პრობლემის შენაცვლება დინამ. სიზუსტის პრობლემით. ასეთ სისტემებში გარდამავალი პროცესის მახასიათებელს წარმოადგენს დროის მოცემულ ინტერვალში სარეგულირებელი სიდიდის სასარგებლო და გამოსავალ სიგნალებს შორის მიღებული სხვაობის აბსოლ. მნიშვნელობა. შემთხვევითი ზემოქმედებისას ეს შეცდომა შემთხვევითი ფუნქციაა, რის გამო საჭიროა განისაზღვროს შეცდომის არა მეყსეული, არამედ საშუალო მნიშვნელობა. ასეთ სიდიდეს ჩვეულებრივ საშუალო კვადრ. მნიშვნელობა წარმოადგენს. ეს სიდიდე ადვილად მოიძებნება, თუ ცნობილია შეცდომის კორელაციური ფუნქცია და სპექტრული სიმკვრივე. მართვის სისტემების სტატისტ. დინამიკა შეისწავლის ამ სისტემებზე შემთხვევით შეშფოთებათა მოქმედებას. სტატისტ. მეთოდებს იყენებენ სხვადასხვა ტიპის მართვის სისტემების შესასწავლად, განსაკუთრებით დიდი მნიშვნელობა აქვს ამ მეთოდებს ადაპტიური სისტემების შესწავლისათვის.

ავტომ. მართვის სისტემას ეწოდება ოპტიმალური, თუ მიღწეულია ამ სისტემის თვისებრიობის რომელიმე მაჩვენებლის ექსტრემუმი. თვისებრიობის გარკვეული მაჩვენებლის ოპტიმუმის მიღწევისათვის არაწრფივ სისტემებს წრფივ სისტემებთან შედარებით მეტი შესაძლებლობანი აქვს. ამან განაპირობა მართვის სისტემებში თვისებრიობის გაზრდის მიზნით არაწრფივი კავშირების გამოყენება (იხ. *ოპტიმალური სისტემა, ოპტიმალური მართვა*).

ოპტიმალობის მაჩვენებლები სხვადასხვაა: სისტემის დინამ. თვისებები, მართვადი ობიექტების რეჟიმების ეკონ. კრიტერიუმები და სხვ.; დიდი მნიშვნელობა აქვს ისეთ სისტემებს, რ-თაც ობიექტი დროის მინ. მონაკვეთში გადაჰყავს ერთი მდგომარეობიდან მეორეში. ობიექტის მდგომარეობის შესასწავლად იყენებენ ვარიაციული აღრიცხვის მეთოდებს — *ლ. პონტრიაგინის* მაქსიმუმის პრინციპს, *დინამიკურ დაპროგრამებას* და ა. შ. განვითარებისა და ჩამოყალიბების პროცესშია ადაპტიური სისტემების თეორია.

ა. მ. თ-ის განვითარებაში გამოიყოფა სამი ძირითადი პერიოდი. პირველ პერიოდში ანალიზისა და სინთეზის ამოცანის გადაწყვეტისას ცნობილად ითვლებოდა მართვადი ობიექტების მდგომარეობისა და გარეშე შეშფოთებების გამომსახველი განტოლებები. ასეთი სრული ინფორმაცია საშუალებას იძლეოდა ფართოდ ყოფილიყო გამოყენებული კლასიკური ანალიზის აპარატი. ეს ეხებოდა განსაკუთრებით წრფივ ამოცანებს, სადაც სუპერპოზიციის პრინციპის გამოყენება მნიშვნელოვნად აადვილებს ამოცანის გადაწყვეტას. მეორე პერიოდში ავტომ. რეგულირების სისტემათა მუშაობის უფრო რეალური პირობების გათვალისწინებით დადგინდა, რომ როგორც მავალებელი, ისე შემშფოთი გარე ზემოქმედება უწყვეტად იცვლება დროში და შეუძლებელია მათი ცალსახად განსაზღვრა. საჭირო გახდა ისეთი მეთოდების გამოყენება, რ-ებიც გაითვალისწინებდნენ გარე ზემოქმედებათა ალბათურ ხასიათს. ასეთი მიდგომა ემყარება შემთხვევითი ფუნქციების სტატისტ. მახასიათებლების ცოდნას და ანალიზური მეთოდების გამოყენებას. მესამე პერიოდში ავტომ. მართვის შემდგომმა განვითარებამ გამოიწვია ისეთი რთული ავტომ. სისტემების შექმნა, რ-ებიც მუშაობენ მაშინაც, როცა წინასწარ ცნობილი არაა მართვადი ობიექტების განტოლებები და გარე ზემოქმედებანი (ან მათი სტატისტ. მახასიათებლები) და სხვადასხვა მიზეზის გამო არც შეიძლება მათი განსაზღვრა. ამ შემთხვევაში ადგილი აქვს საწყის განუსაზღვრელობას, ამასთანავე ობიექტის მახასიათებლები და ზემოქმედებანი ცვალებადია დროში. ობიექტის მართვის შესაძლებლობანი არასრული ინფორმაციის დროს ემყარება ავტომ. სისტემებში ადაპტაციისა და თვითსწავლების გამოყენებას, რაც მართვის პროცესში მიღებული ინფორმაციის საფუძველზე ამცირებს არსებულ განუსაზღვრელობას.

ა. მ. თ. ჯერ კიდევ დამუშავების სტადიაშია, მისთვის დამახასიათებელია მჭიდრო კავშირი იმ სამეცნ. დისციპლინებთან (ფიზიკა, ტექ. მეცნიერებები), რ-ებიც მართვის ობიექტების თვისებათა შესწავლით ხელს უწყობენ ავტომ. მართვის რთული ამოცანების გადაწყვეტას.

*ლიტ.*: Основы теории автоматического управления, под ред. В. В. Солодовникова, ч. 1—2, М.—Л., 1965—66; Теория автоматического регулирования, под ред. В. В. Солодовникова, кн. 1, М., 1967; Теория автоматического управления, под общей ред. А. В. Нетушила, ч. 1, М., 1968; Ф е л ь д б а у м А. А, Вычислительные устройства в автоматических системах, М., 1959; მ ი ს ი ვ ე, Основы теории оптимальных автоматических систем, М., 1963.

*ნ. გაბაშვილი. ვ. იმედაძე.*

**ავტომატური რადიომეტეოროლოგიური სადგური** (არმს), რადიო- და მეტეოროლოგიურ ხელსაწყოთა სისტემა, რ-იც ავტომატურად ზომავს ატმოსფერულ წნევას, ჰაერის ტემპ-რას, ქარის სიჩქარესა და მიმართულებას, თხევადი ნალექების რაოდენობას, მზის რადიაციას და გაზომვის შედეგებს მორზეს ანბანით გადასცემს ეთერში. ავტომატურად ჩაირთვება ყოველ 3 ან 6 საათში და მუშაობს წინასწარ დადგენილი პროგრამით. ერთი ციკლის ხანგრძლივობა — 105 *წმ*. გადაცემული ცნობების მიღება შეიძლება 600 *კმ* მანძილზე. სადგური უმეთვალყუროდ მუშაობს 6—12 თვე. იყენებენ დაუსახლ. და ძნელად მისადგომ ადგილებში.

**ავტომატური რეფერირება,** სტანდარტული რეფერირება, რ-საც ასრულებს გამომთვლელი მანქანა რეფერენტისაგან დამოუკიდებლად. ა. რ-ის განვითარება მეცნ. ინფორმაციის ზრდამ და მისი გადამუშავების აუცილებლობამ განაპირობა.

ა. რ-ის დროს მუშაობას წარმართავენ ორი მიმართულებით. პირველი დაკავშირებულია ტექსტის სტატისტ. ანალიზის შედეგთან, ე. წ. ინფორმაციის მატარებელი წინადადებების მანქანურ ამოკრებასთან. ამოკრებილი წინადადებები გამოხატავს ტექსტის ძირითად აზრს. ამგვარი ა. რ-ის რამდენიმე ვარიანტია დამუშავებული. მეორე გულისხმობს ტექსტის ძირითადი აზრის მოკლე ჩაწერას, რ-იც, თავის მხრით, მჭიდროდ არის დაკავშირებული სემანტიკასა და აზროვნების პროცესების ავტომატიზების კვლევის პრინციპებთან.

**ავტომატური როტორული ხაზი,** ავტომატ. მართვის ერთიანი სისტემით შეკავშირებული მუშა მანქანების, ხელსაწყოებისა და სატრანსპ. მოწყობილობათა კომპლექსი. ა. რ. ხ-ზე დამუშავებისას ნამზადი მასზე მოქმედ მუშა იარაღთან ერთად წრიულად მოძრაობს და ერთი მუშა მანქანიდან მეორეზე გადაადგილდება.

ხაზი შედგება მუშა და სატრანსპ. როტორებისაგან, რ-ებიც საერთო სინქრონული ამძრავით არიან შეერთებული. მუშა როტორის მაბრუნებელი ლილვის ირგვლივ თანაბრად განლაგებული მჭრელი იარაღები, როგორც წესი, ჩამონტაჟებულია წინასწარ (მუშა ხაზს გარეთ) გაწყობილ ბლოკებში. იარაღების ამძრავი შეიძლება იყოს მექან. (მცირე ძალვებისათვის) ან ჰიდრავლ. (დიდი ძალვებისათვის). სატრანსპ. როტორები მზიდი ნაწილების მქონე დოლები ან დისკოებია, რ-თაც ნამზადი ერთი მუშა როტორიდან მეორეზე გადააქვთ (ნახ. 1). ა. რ. ხ. შეიძლება მუშაობდეს რეფლექტორული ციკლოგრამით, რ-ის მეშვეობითაც მან-



ავტომატური როტორული ხაზის პრინციპული სქემა: 1. მუშა როტორები; II. სატრანსპორტო როტორები. 1. ბიჯი ნამზადებს შორის; 2, 3, 4 ნამზადის მოწოდებისა და დამუშავების, იარაღის შეცვლის უბნები; 5. მზა პროდუქცია.


პლასტმასის დეტალების დასამუშავებელი ავტომატური როტორული ხაზი.

ქანები მუშაობის შეუწყვეტლად რეაგირობენ მუშაობის ნორმალური მსვლელობის ყოველ დარღვევაზე (მაგ., თუ დეტალს წუნი აქვს, აწყობისას მისი მიწოდება შეწყდება).

ა. რ. ხ. კომპაქტური და მაღალმწარმოებლურია; ფართოდ იყენებენ ცივად შტამპვისას პლასტმასის საცალო დეტალებისა და რადიოდეტალების მასობრივ წარმოებაში, კვების მრეწველობაში, სამხედრო წარმოებაში და სხვ.

მრავალნომენკლატურული ა. რ. ხ-ით შეიძლება ერთდროულად რამდენიმე სხვადასხვა სახის ნამზადის დამუშავება. ასეთ ხაზს არამასობრივ წარმოებაში იყენებენ.

*ლიტ.*: Автоматические роторные линии. под ред. Л. Н. Кошкина, М., 1960; Кошкин Л. Н., Густов А. А., Роторные машины для механической обработки, К , 1964

**ავტომატური საპლანეტათაშორისო სადგური,** პლანეტათაშორისი სივრცის და მზის სისტემის სხეულების შესასწავლად, აგრეთვე მთვარესა და სხვა პლანეტებზე გასაფრენად განკუთვნილი უპილოტო კოსმოსური აპარატი. დაკვირვების შედეგს, მთვარისა და პლანეტების ფოტოსურათებს ა. ს. ს. ბორტიდან დედამიწაზე რადიო- და სატელევიზიო სისტემების საშუალებით გადმოსცემს. ზოგიერთ თანამედროვე საბჭ. ა. ს. ს-ს შეუძლია საჭიროებისამებრ რბილად დაეშვას მთვარისა და პლანეტების ზედაპირზე და უკანვე დაბრუნდეს. ტრაექტორიის კორექციისა და რბილად დაშვების უზრუნველსაყოფად ა. ს. ს. აღჭურვილია ასტრონავიგაციის სისტემით და რაკეტული ძრავებით. საბორტო აპარატურას ენერგიით კვებავს მზის ბატარეები. 1959-იდან 1970-მდე სსრკ-მა გაუშვა შემდეგი სერიის ა. ს. ს-ები: „*ლუნა*“, „*ვენერა*“, „*პროტონი*“, „*მოლნია*“, „*ზონდი*“ და სხვ.; აშშ-მა „*მარინერი*“, „*რეინჯერი*“, „*პიონერი*“ და სხვა. იხ. აგრეთვე სტ. *კოსმოსური მფრინავი აპარატი*.



ავტომატური საპლანეტათაშორისო სადგური «ლუნა-16».

**ავტომატური სიგნალიზაცია,** სიგნალის მიწოდება სხვადასხვა ხელსაწყოაპარატებით ადამიანის ჩაურევლად. ჩვეულებრივ ა. ს. მომსახურე პერსონალს ატყობინებს საკონტროლო ობიექტში მომხდარ რაიმე ცვლილებას, ობიექტის საავარიო მდგომარეობას. ა. ს. შეიძლება იყოს ვიზუალური (ნათურის ანთება, მოციმციმე სინათლე, *მნემონიკურ სქემაზე* ავარიული უბნის განათება) და აკუსტიკური (სირენა, ზარი, საყვირი). ა. ს. *ავტომატური კონტროლის* მნიშვნელოვანი ელემენტია; ფართოდ იყენებენ წარმოებაში, ენერგეტ. სისტემებში, რკინიგზის ტრანსპორტზე, სახანძრო საქმეში (იხ. *სახანძრო სიგნალიზაცია*), ატომურ ტექ. დანადგარებში და სხვ.; ა. ს. ხშირად დაკავშირებულია ავტომ. დაცვის (იხ. *რელეური დაცვა*), ბლოკირებისა და მართვის სისტემებთან.

**ავტომატური სინთეზი,** მართვის სისტემის ოპტიმალური პარამეტრებისა და სტრუქტურის ავტომატური განსაზღვრა. ახალი ტიპის მართვის სისტემის დასამუშავებლად აუცილებელია სქემის ვარიანტის შერჩევა, ამ სქემის ელემენტთა მახასიათებელი ფორმებისა და პარამეტრების მნიშვნელობათა პოვნა და შერჩეული ვარიანტისათვის ექსტრემალური მნიშვნელობის კრიტერიუმით ხელმძღვანელობა. მაგ., თუ ობიექტი (რეაქტორი, კრეკინგდანადგარი და ა. შ.) იმგვარად უნდა ვმართოთ, რომ აგრეგატის საშუალო მწარმოებლურობა მაქს. იყოს, ეს უკანასკნელი იქნება სქემის არჩევის კრიტერიუმი.

ავტომატიკის, ელექტრონიკისა და გამოთვლითი ტექ. მოწყობილობათა სტრუქტურის შემუშავებისა და სხვადასხვა სახის სქემების ა. ს-თვის იყენებენ ციფრულ გამომთვლელ მანქანას (ცგმ). სინთეზი ჩვეულებრივ ხელის მეთოდების ანალიზით და სინთეზირებული სქემის შესაბამისი პირობების გარკვევით იწყება. ზოგჯერ საჭიროა ისეთი ალგორითმის შედგენა, რ-იც სქემების დასაშვები ვარიანტების მიმართულებითს გადარჩევას ემყარება. ა. ს. შეიძლება განხორციელდეს მრავალარხიანი ავტომ. ოპტიმიზატორით. ოპტიმიზაციის ობიექტი (ან მისი მოდელი) შედგება (ნახ.) მმართველი ($A$) და მართვადი ($B$) ნაწილებისაგან. მმართველი ნაწილის პარამეტრების ცვლილება შეიძლება $y_1, y_2 \cdots y_n$ მმართველი სიდიდეებით. პარამეტრებზე საკმაო რაოდენობის $y$ სიდიდეთა მოქმედებით შეიძლება შეიცვალოს წრფივი და არაწრფივი ბლოკების მახასიათებლები, აგრეთვე მმართველი ნაწილის სტრუქტურული სქემა. შუალედი გამომთვლელი მოწყობილობით მართვადი ნაწილიდან სქემის თითოეული ვარიანტისათვის შეიძლება თვისებრიობის კრიტერიუმის გამოყვანა ან გამოთვლა. ზუსტად ასე მიიღება დამატებითი სიდიდეები ($H_1, H_2, \ldots H_m$), რ-ებიც ოპტიმიზაციის ობიექტში არ უნდა აღემატებოდეს დასაშვებ მნიშვნელობებს. $Q$ და $H$ სიდიდეები ($y_1, y_2 \cdots y_n$ სიდიდეთა ფუნქციები) წინასწარ უცნობია. ავტომ. ოპტიმიზატორით შეიძლება ვცვალოთ პარამეტრები და გავაანალიზოთ, რა გავლენას ახდენს ეს სასინჯი ცვლილებები $Q$ და $H$ სიდიდეებზე. ანალიზის შედეგად ირკვევა, თუ რა მიმართულებით უნდა წარიმართოს $y_1, y_2 \cdots y_n$ პარამეტრების შემდეგი ცვლილებები, რომ $H_1, H_2 \ldots H_m$-ის დამატებითი შეზღუდვისას $Q$ სიდიდის ექსტრემუმი მივიღოთ.




ავტომატური სინთეზის სისტემის სტრუქტურული სქემა: M — ოპტიმიზაციის ობიექტი; A და B — ოპტიმიზაციის ობიექტის ნაწილები; $y_1 \cdots y_m$ — მმართველი ზემოქმედებანი; $H_1 \cdots H_m$ შეზღუდული სიდიდეები; U-B — სისტემის მმართველი ზემოქმედება; Z — მართვად ნაწილზე მოქმედი შემხვედრი დაბრკოლება; Q — თვისობრიობის კრიტერიუმი; AO — ავტომატური ოპტიმიზატორი.

*ლიტ.*: Фельдбаум А. А., Автоматический синтез процессов, алгоритмов и систем, «Известия АН СССР. Энергетика и автоматика», 1960, № 4.

**ავტომატური სინთეზი ტექსტისა** (ას), ოპერაცია, რ-ის დროსაც გრამატიკული და სემანტიკური ინფორმაციის მიხედვით აიგება ამ ინფორმაციის შემცველი ტექსტი ბუნებრივ ენაზე. ოპერაცია ხორციელდება მოცემული ენის წინასწარი აღწერის საფუძველზე შედგენილი *ალგორითმის* მიხედვით. შებრუნებულ ოპერაციას ეწოდება *ავტომატური ანალიზი* ტექსტისა. ას იყოფა სამ ეტაპად: 1. სემანტიკური — ფრაზის აზრობრივი ჩანაწერიდან მის სინტაქსურ სტრუქტურაზე გადასვლა; 2. სინტაქსური — ფრაზის სინტაქსური სტრუქტურიდან მისი შემადგენელი სიტყვაფორმების ლექსიკურ-გრამატ. დახასიათებათა ჯაჭვზე გადასვლა; 3. ლექსიკურ-მორფოლოგიური — ლექსიკურ-გრამატ. დახასიათებიდან რეალურ სიტყვაფორმაზე გადასვლა. ას აუცილებელი ეტაპია ტექსტის სხვადასხვა სახეობის ავტომ. დამუშავების დროს, მ. შ. — მანქანური თარგმნისას. ას-გან უნდა განვასხვაოთ ტექსტის ავტომ. წარმოშობა, რ-ის დროსაც წინასწარ მოცემული რომელიმე აზრობრივი ამოცანისაგან დამოუკიდებლად აიგება გრამატიკულად სწორი ნებისმიერი ტექსტი.

*ლიტ.*: მარგველანი ლ., ქართული სიტყვაფორმის აგების ზოგიერთი საკითხი, კრ.: მანქანური თარგმანი, თბ., 1967; Жолковский А. К., Мельчук И. А., О семантическом синтезе, «Проблемы кибернетики», 1967, в. 19.

**ავტომატური სიხშირული განტვირთვა,** ელექტროენერგიის მომხმარებელთა ნაწილის გამორთვა სიხშირული განტვირთვის ავტომატებით ენერგოსისტემაში დენის სიხშირის ავარიული (48-45 *ჰც*-მდე) შემცირების დროს (სიხშირის შემცირებას იწვევს სისტემაში ელექტრული დატვირთვის გაზრდა ან მნიშვნელოვანი გენერატორული სიმძლავრის გამორთვა). იხ. *სიხშირის ავტომატური რეგულირება*.

**ავტომატური ტელეფონის სადგური** (ატს), ნაგებობა, რ-იც სატელეფონო ქსლის აბონენტთა ერთმანეთთან ავტომატურად დასაკავშირებლად აღჭურვილია სპეციალურ მოწყობილობათა (*სატელეფონო მაძიებელი, სატელეფონო რელე* და სხვ. საკომუტაციო საშუალებანი) კომპლექსით. მოწყობილობებს მართავს ტელეფონის *ნომერამკრეფით* წარმოქმნილი დენის იმპულსები.

ატს-ის შექმნის იდეა ტელეფონის გავრცელებისთანავე წარმოიშვა. 1879 ამერ. გამომგონებელთა ჯგუფმა (მ დ. კენელი, ტ. ე. კენელი, ტ. ი. მაკ-ტაი) მიიღო საკონტაქტო მუსებიანი მაძიებლით აღჭურვილი უმარტივესი ატს-ის პატენტი. 1887 რუსმა გამომგონებელმა კ. მოსციცკიმ პირველმა წამოაყენა სარელეო (უმაძიებლო) ატს-ის შექმნის იდეა. მ. ფრეიდენბერგმა (რუსეთი) 1895—1896 შეიმუშავა წინასწარ- და მანქანურმაძიებლიანი ატს-ის სისტემები. 1900 აშშ-ში (ქ. ნიუ-ბედფორდი) შეიქმნა პირველი მანქანურმაძიებლიანი ატს. ამ სისტემის ატს სსრკ-ში პირველად 1929 დონის როსტოვში აიგო (ტევადობა — 6 ათ. ნომერი), შემდეგ გავრცელდა სხვა ქალაქებშიც (თბილისში — 1934, ტევადობა — 10 ათ ნომერი). 1913 ჯ. ნ. რეინოლდსმა (აშშ) შექმნა *კოორდინატული მაერთებელი*. 1919 შვედმა ინჟინერმა გ. ბეტულანდერმა მნიშვნელოვნად გააუმჯობესა ამ მაერთებლის კონსტრუქცია და დაამუშავა პროექტი *კოორდინატული ავტომატური ტელეფონის სადგურისა*, რ-იც მაძიებლიან ატს-თან შედარებით უფრო სწრაფმოქმედი, გამძლე და პერსპექტიულია. 1947 საბჭ. სპეციალისტებმა შექმნეს ბიჯური სისტემის ატს (ამჟამად ყველაზე გავრცელებული ატს-47), რ-ის ექსპლუატაცია 1949 დაიწყო. 40-იან წწ-ში ელექტრონიკის განვითარების შედეგად შეიქმნა *ელექტრონული ავტომატური ტელეფონის სადგური*.

ბიჯური სისტემის ატს-ის მოქმედების პრინციპი. აიღებს თუ არა აბონენტი მიკროტელეფონს (ნახ. 1), აპარატის „ა“ ბერკეტის კონტაქტებით შეიკვრება მუდმივი დენის

წრედი და სადგურში ამოძრავდება წინასწარმაძიებელი, რ-იც შეუერთდება I საფეხურის თავისუფალ ჯგუფურ მაძიებელს (I ჯმ), საიდანაც აბონენტს ეგზავნება სიგნალი (უწყვეტი ზუმერი), რაც იმის ნიშანია, რომ შეუძლია დაიწყოს ნომრის აკრეფა. ნომრის პირველი ციფრის აღებისთანავე წარმოიქმნება დენის იმპულსები (ციფრის შესაბამისი რაოდენობით), რ-თა მოქმედება I ჯმ-ის ელექტრომაგნიტზე გამოიწვევს ამ მაძიებლის მუსების ვერტ. გადაადგილებას იმპულსთა რაოდენობის შესაბამისი ბიჯებით. მუსები თავისუფალი ბრუნვითი მოძრაობით შეუერთდება II საფეხურის თავისუფალ ჯგუფურ მაძიებელს (II ჯმ), ეს უკანასკნელი კი — გამოსაძახებელი აბონენტის სახაზო მაძიებელს (სმ). ნომრის მეორე ციფრის შესაბამის იმპულსთა სერიის შემდეგ ამგვარადვე ხდება შეერთება შემდეგი საფეხურების მაძიებლებთან. ნომრის ბოლო ორი ციფრის აკრეფისას ჩაირთვება გამოსაძახებელი აბონენტის ხაზი. ამ ხაზზე, თუ იგი თავისუფალია, პერიოდულად იგზავნება გამოსაძახებელი დენის იმპულსები; გამომძახებელს კი ეგზავნება პერიოდული სიგნალი, ხაზისა და ხელსაწყოების დაკავებისას — წყვეტილი სიგნალი.

დიდ ქალაქებში სატელეფონო ქსელი დაყოფილია რაიონებად. ყოველ რაიონს საკუთარი ატს აქვს. სადგურები ერთმანეთთან დაკავშირებულია შემაერთებელი ხაზებით (ნახ. 2).

*ლიტ.*: ავტომატური ტელეფონია, თბ., 1966, Автоматические телефонные станции декадно-шаговой системы (АТС 47), М., 1951, АТС К-100/2000, М., 1965; Мельский Г. Б., Координатные АТС, М., 1961. *ო. ღამბაშიძე.*

**ავტომატური შედუღება,** რკალური ელექტროშედუღება, რ-ის მთავარი ოპერაციები — რკალში ელექტროდის მიწოდება და რკალის გადაადგილება ნაკერის გასწვრივ — მექანიზებულია. თუ მხოლოდ მავთულის მიწოდებაა მექანიზებული, ხოლო რკალს ხელით გადაააადგილებენ, შედუღებას ნახევრად ავტომატური ეწოდება ჰაერისგან შედუღების აბაზანის დასაცავად, ლითონის გაშხეფის თავიდან ასაცილებლად, აგრეთვე ლითონის განჟანგვისა და ლეგირებისათვის ნაკერს წინასწარ აყრიან ფლუსის სქელ ფენას, რ-შიც რკალია ჩაფლული (იხ. *შედუღება ფლუსის ქვეშ*). ზოგჯერ ფლუსის ნაცვლად ხმარობენ დამცავ აირებს, მაგრამ ამ შემთხვევაში ხდება ლითონის გაშხეფა, რის გამოც დენის ძალა და მწარმოებლურობ. ნაკლებია, ვიდრე ფლუსქვეშ შედუღებისას. ა. შ-ის (მაგ., წრიული შედუღებისა) დროს შედუღების ხაზის გასწვრივ გადაადგილდება შესადუღი ავტომატი ან თვით ნაკეთობა. გადაადგილების მექანიზმთან კონსტრუქციულად დაკავშირებულ ავტომატს თვითმავალი ავტომატი ეწოდება; უშუალოდ ნაკეთობის ზედაპირზე ან მასზე გამართულ მსუბუქ ლიანდაგზე გადასაადგილებელ ავტომატს კი — *შესადუღი ტრაქტორი*. სამონტაჟო სამუშაოებზე გავრცელებულია ნახევრად ავტომ. შედუღება ღია რკალით, სპეც. შედგენილობის მავთულით. ავტომ. და ნახევრად ავტომ. შედუღებისას მთლიანი კვეთის მავთულის გარდა იყენებენ ე. წ. ფხვნილის ელექტროდს (ღრუ მავთულში ჩატანებულია რკინის ფხვნილი, მალეგირებელი და ფლუსწარმომქმნელი კომპონენტები). ა. შ-ით მიღებული შენაერთები მაღალხარისხოვანია, ნაკერის სტრუქტურა — ერთგვაროვანი, მასალის ხარჯი — ნაკლები.



ქვაბის დოლის შედუღება შესადუღი ტრაქტორით: 1. ქვაბის დოლი; 2. შესადუღი ტრაქტორი; 3. მაბრუნებლის ჯორგოლაჭები.



ნახ. 1. წინასწარმაძიებლიანი სადგურის სქემა: ა — აბონენტის აპარატი; ხ — საბონენტო ხაზი; წმ — წინასწარმაძიებელი; I ჯმ — პირველი საფეხურის ჯგუფური მაძიებელი; II ჯმ — მეორე საფეხურის ჯგუფური მაძიებელი; სმ — სახაზო მაძიებელი.



ნახ. 2. ატს-ების ურთიერთკავშირის სქემა (ქსლის ტევადობა — 10000 ნომრამდე).

*ლიტ.*: Хренов К. К., Сварка, резка и пайка металлов, М., 1959. *დ. დიდებულიძე.*

**ავტომატური ჩარხი,** ლითონსაჭრელი ჩარხი, რ-იც ტექნოლოგიური პროცესისათვის საჭირო ყველა მოძრაობას ადამიანის ჩაურევლად ასრულებს. ა. ჩ-ის მართვის სისტემა პროგრამულია. პროგრამა „ჩაწერილია" მანაწილებელ ლილვზე დამაგრებულ განსაზღვრული პროფილის მუშტებზე ან დოლებზე, საიდანაც გადაცემათა სისტემის მეშვეობით ხდება ა. ჩ-ის ცალკეულ მექანიზმთა მუშაობის მართვა. მანაწილებელი ლილვის თითო სრული ბრუნის დროს თითო დეტალი მუშავდება. ე. ი. სრულდება დამუშავების მთელი ციკლი. დაპროგრამება შეიძლება აგრეთვე მაგნიტური ფირით, პერფორირებული ფირით ან ქარტით და სხვ.; ავტომ. შეიძლება იყოს თითქმის ყველა ლითონსაჭრელი ჩარხი (სახარატო, საფრეზი, საბურღი, სახეხი და სხვ.). ნამზადის ხასიათისა და მიწოდების მიხედვით ერთმანეთისაგან განირჩევა წნელოვანი, ხვიმირიანი და საწყობიანი ა. ჩ-ები; შპინდელების რაოდენობისა და განლაგების მიხედვით — ერთშპინდელიანი და მრავალშპინდელიანი, ვერტ. და ჰორიზონტალური, დანიშნულების მიხედვით — უნივერსალური და სპეციალიზებული.

ა. ჩ-ის გამართვა დიდ დროს მოითხოვს, ამიტომ მისი გამოყენება მიზანშეწონილია მსხვილსერიულ და მასობრივ წარმოებაში.

*ლიტ.*: ლითონსაჭრელი ჩარხები პროგრამული მართვით, თბ., 1963; Богуславский Б. Л., Автоматы и комплексная автоматизация, М., 1964; Металлорежущие станки, т. 1—2, М., 1965.

**ავტომატური ძებნა,** *ავტომატური მართვის* შეკრულ სისტემაში მიმდინარე პროცესი, რ-ის დროს მმართველი მოწყობილობა სასინჯ მმართველ ზემოქმედებებს ახდენს და მიღებული შედეგების ანალიზის საფუძველზე განსაზღვრავს მართვადი ობიექტის რეჟიმისათვის საჭირო მუშა ზემოქმედებას. ა. ძ-ის დროს მართვად და მავალებელ სიდიდეებზე მმართველი ზემოქმედების დამოკიდებულების სახე წინასწარ უცნობია; ავტომ. რეგულირებისას კი მმართველ ზემოქმედებათა განსაზღვრისათვის საკმარისია ინფორმაცია სისტემის მდგომარეობის შესახებ დროის მოცემულ მომენტში. ა. ძ-ის უმარტივესი მაგალითია ისეთი მმართველი ზემოქმედების გამომუშავება, რ-ითაც მივაღწევთ ერთ შესასვლელ სიდიდეზე ($x$) დამოკიდებული მართვადი ობიექტის გამოსასვლელი სიდიდის ($y$) მაქს. მნიშვნელობას (ნახ. 1). თუ სისტემის მდგომარეობას ობიექტის სტატ. მახასიათებლის მარცხენა შტო ($A$ წერტილი) შეესაბამება, $x$ სიდიდე უნდა ვზარდოთ, ხოლო თუ შესაბამისი წერტილი მარჯვენა შტოზეა ($B$), $x$ უნდა ვამციროთ. როცა სისტემის მდგომარეობას $A$ წერტილი შეესაბამება, მოძრაობის სწორი მიმართულების მოსაძებნად საჭიროა $y$ სიდიდის ავტომ. გაზომვა და დამახსოვრება (თუ $x = x_a$), $x$-ის შეცვლა $\Delta x$-ით და $y$ მნიშვნელობის ხელმეორედ გაზომვა $x$-ის ახალი მნიშვნელობის შესაბამისად. სისტემა შეადარებს $y$-ის ძველსა და ახალ მნიშვნელობებს, იხელმძღვანელებს მიღებული შედეგით და გამოიმუშავებს მუშა ზემოქმედებას, რ-იც სასურველად შეცვლის მართული ობიექტის მდგომარეობას.

ა. ძ-ის მეთოდები შეიძლება დაიყოს ორ ძირითად ჯგუფად: ა. ბ რ მ ა ძ ე ბ ნ ა, მაგ., რამდენიმე $x_1, \dots, x_n$ ცვლადის $Q = Q(x_1, \dots, x_n)$ ფუნქციის ავტომ. მინიმიზაცია. ასეთ შემთხვევაში ბრმა ძებნა იქნება $x_1, \dots, x_n$ სიდიდეთა ცვლილების დასაშვებ არეში წერტილების გარკვეული თანამიმდევრობით გადათვალიერება ან შემთხვევით მოცემული წერტილების ძებნა. ორივეჯერ წერტილებს ისე არჩევენ, რომ $Q$-მ მიიღოს უმცირესი მნიშვნელობა. მეთოდის ღირსებაა $Q$ ფუნქციის შეუზღუდველობა, ნაკლი კი ძებნის ხანგრძლივობა. ბ. ძ ე ბ ნ ა შ უ ა ლ ე დ უ რ ი შ ე დ ე გ ე ბ ი ს ა ნ ა ლ ი ზ ი თ, ძებნის მთელი პროცესი დანაწილებულია ციკლებად. თითოეული ციკლის შედეგი ავტომ. ანალიზდება მომდევნო ციკლის დაწყებამდე. ამ ჯგუფს განეკუთვნება ძ ე ბ ნ ა გ ა უ ს-ზ ა ი დ ე ლ ი ს მ ე თ ო დ ი თ, რ-ის მიხედვითაც ყოველი ცვლადისათვის რიგრიგობით უნდა მოვძებნოთ კერძო ექსტრემუმები.



ავტომატური ძებნა. ობიექტის სტატიკური მახასიათებელი.

*ლიტ.*: Кобринский Н. Е., Математические машины непрерывного действия, М., 1954; Фельдбаум А. А., Вычислительные устройства в автоматических системах, М., 1959. *მ. გოთოშია.*

**ავტომატური ხაზი,** მუშა მანქანებისა და დამხმარე მოწყობილობათა ურთიერთდაკავშირებული სისტემა, რ-იც ავტომატურად ასრულებს წარმოების პროდუქტის (ან მისი ნაწილის) დამზადების ან გადამუშავების მთელ პროცესს. მომსახურე პერსონალის მოვალეობაა ა. ხ-ის მართვა, მანქანებისა და ცალკეული კვანძების

მუშაობის კონტროლი, მათი რემონტი და სამუშაოდ გამართვა. თუ საწარმოო პროცესის ოპერაციათა ნაწილს (ცალკეული აგრეგატის ამუშავება-გაჩერება, დასამუშავებელი ნამზადის დამაგრება, გადაადგილება და სხვ.) ადამიანი ასრულებს, ა. ხ. ნ ა ხ ე ვ რ ა დ ა ვ ტ ო მ ა ტ უ რ ი ა.

ავტომატიზებული ნაკადური წარმოება თავდაპირველად (XX ს. დასაწყისი) შეიქმნა მრეწველობის ზოგიერთი დარგის (ქიმ. და კვების მრეწველობის) ისეთ საწარმოო უბნებზე, სადაც საერთოდ შეუძლებელია ტექნოლოგიის სხვაგვარად ორგანიზება (მაგ., ნავთობის კრეკინგის დროს). ტერმინი „ა. ხ." კი გაჩნდა უფრო გვიან ლითონდასამუშავებელი ჩარხებისა და მანქანების ავტომატიზებული სისტემის აღმნიშვნელად.

სსრკ-ში პირველი კომპლექსური ა. ხ. ვოლგოგრადის სატრაქტორო ქ-ნაში შეიქმნა (1939). ამავე პერიოდში მოსკოვის საკისრების სახელმწ. ქარხანაში შექმნეს საკისრების დეტალების ჩარხვითა და ხეხვით დამუშავების ა. ხ-ები. 1936 ლითონსაჭრელი ჩარხების სამეცნ.-კვლ. ინ-ტმა შეიმუშავა აგრეგატული ჩარხებისაგან შემდგარი ა. ხ-ის პროექტი. ასეთი ა. ხ. წარმოებაში დაინერგა დიდი სამამულო ომის პერიოდში. 1947–50 სსრკ-ში (მსოფლიოში პირველად) დაიწყო ტრაქტორის ძრავას ალუმინის დგუშების კომპლ.-ავტომ. წარმოება; ავტომატიზებული იყო დგუშების დამზადების ყველა პროცესი: ნედლეულის ჩატვირთვა, ლითონის დნობა, გამდნარი ლითონის დოზირება, ნამზადის ჩამოსხმა, თერმული, მექან., ქიმ., ანტიკოროზიული დამუშავება, ხარისხის კონტროლი და მზა პროდუქციის შეფუთვა. 1961-იდან ავტომატიზებულია მილების გლინვის პროცესები რუსთავის მეტალ. ქ-ნაში (იხ. *მილსაგლინი აგრეგატი*). თანამედროვე ა. ხ-ზე ავტომატიზებულია ზოგიერთი დამხმარე ოპერაციაც (წარმოების ნარჩენების გაზიდვა, ხარისხის კონტროლი, გამომუშავების აღრიცხვა და სხვ.). ა. ხ-ს ფართოდ იყენებენ მრეწველობის მრავალ დარგში (მანქანათმშენებლობა, მსუბუქი, კვების მრეწველობა და სხვ.). ხშირად მის შესაქმნელად უშუალოდ საწარმოში არსებულ დანადგარებს იყენებენ. განსაზღვრული ფორმისა და ზომის პროდუქციის დამმუშავებელ ა. ხ-ს ს პ ე ც ი ა ლ უ რ ი ა. ხ. ეწოდება, განსაზღვრული დიაპაზონის პარამეტრების ერთი ტიპის პროდუქციის დამმუშავებელს კი — ს პ ე ც ი ა ლ ი ზ ე ბ უ ლ ი. ასეთ ხაზზე ამავე ტიპის სხვა ზომის ნაკეთობათა დასამუშავებლად საჭიროა მხოლოდ ცალკეული აგრეგატის ხელახალი გამართვა და მისი მუშაობის რეჟიმის შეცვლა. სპეც. და სპეციალიზებულ ა. ხ-ებს უმთავრესად მასობრივ წარმოებაში იყენებენ. ფართო ასორტიმენტის პროდუქციის სერიული წარმოებისათვის განკუთვნილია უ ნ ი ვ ე რ ს ა ლ უ რ ი ა. ხ.; სტრუქტურული შეთანწყობის მიხედვით ა. ხ. არის პარალელური და თანამიმდევრობითი მოქმედებისა, ერთნაკადიანი (იხ. ნახ.) და მრავალნაკადიანი, შერეული და განშტოებული. ერთ სისტემად გაერთიანებული თანამიმდევრობითი ან პარალელური მოქმედების რამდენიმე ა. ხ. შეადგენს ავტომ. უბანს, საამქროს ან საწარმოს. ა. ხ-ს მართავს შიდა და გარე ავტომ. მართვის სისტემები. მართვის შიდა სისტემით სრულდება მოცემულ აგრეგატზე ტექნოლ. პროცესის ყველა მუშა და დამხმარე ოპერაცია. გარე სისტემა ერთმანეთთან აკავშირებს ხაზში შემავალი აგრეგატებისა და უბნების მუშაობას. ტექნოლ. პროცესის ავტომ. რეგულირებისათვის ა. ხ-ში ძირითადად ელექტრული პროგრამული მართვის სისტემებს იყენებენ. დიდი კომპლ. ა. ხ. აღჭურვილია ელექტრონული მმართველი მანქანებითა და გამოთვლითი ტექნიკის სხვა საშუალებებით. ა. ხ-ის აგრეგატებისათვის იყენებენ ინდივიდ. ან მრავალძრავიან ელექტროამძრავს, იშვიათად — სარეგულირებელ ელექტრულ, ჰიდრავლიკურ ან მექან. ამძრავს.

ა. ხ-ში ნამზადი დამუშავების დროს ან უძრავად არის ან ბრუნავს; გადაადგილდება სწორხაზოვნად (უცენტრო სახეხ ჩარხებში) ან წრიულად (ავტომატურ როტორულ ხაზში). ერთი მუშა პოზიციიდან მეორეზე ნამზადი ხისტი ან მოქნილი სატრანსპ. სისტემით გადააქვთ. ხისტ სატრანსპ. სისტემებს (ბიჯური, შტანგური, გრეიფერული, ჯაჭვური ტრანსპორტიორები და სხვ.) იყენებენ თანამიმდევრობითი მოქმედების ერთნაკადიან ხაზზე უმთავრესად დიდი ზომის ცალობითი ნაკეთობის (პროდუქციის) დამზადებისას. ერთ პოზიციაზე დამუშავების შემდეგ ნამზადი მოიხსნება და გადაადგილდება მომდევნო მუშა პოზიციაზე. ტრანსპორტირების მოქნილი სისტემის (დახრილი ან ვიბრაციული ღარები, ჯაჭვური ან ლენტური კონვეიერები და ა. შ.) გამოყენებისას ნამზადის დამაგრება და დამუშავებული ნაკეთობის მოხსნა ა. ხ-ის თითოეულ აგრეგატზე დამოუკიდებლად ხდება. ნამზადის ერთი პოზიციიდან მეორეზე გადატანა შეიძლება შეუთავსდეს მუშა პროცესს. ტრანსპორტირების მოქნილი სისტემა ყველაზე ეფექტურია პარალელურ ან შერეულ ა. ხ-ზე წვრილ ნაკეთობათა დამუშავებისას. თითოეულ მუშა პოზიციაზე დგას საწყობი ან ხვიმირ-დამგროვებელი. მათი დანიშნულებაა ა. ხ-ის შეუფერხებელი მუშაობის უზრუნველყოფა რომელიმე აგრეგატის დროებით მწყობრიდან გამოსვლის შემთხვევაში.

ა. ხ. განსაკუთრებით ეფექტურია სრულყოფილი ტექნოლ. პროცესების კომპლ. დანერგვის შემთხვევაში. სოციალ. წარმოების პირობებში მას იყენებენ შრომატევადი ოპერაციებისა და ჯანმრთელობისათვის მავნე პროცესების შესრულების დროს.

*ლიტ.*: Богуславский Б. Л., Автоматы и комплексная автоматизация, М., 1964; Владзиевский А. П, Автоматические линии в машиностроении, М., 1958; Шаумян Г. А., Автоматы и автоматические линии, 3 изд., М., 1961.
*დ. თავხელიძე.*

**ავტომგეზავი,** ა ვ ტ ო მ ა ტ უ რ ი მ გ ე ზ ა ვ ი (იგივეა, რაც ოდოგრაფი), ხელსაწყო, რ-იც სანავიგაციო რუკაზე ავტომატურად აღნიშნავს გემის კურსს. კურსის მონაცემებს მას აწვდის *გიროკომპასი*, ხოლო მონაცემებს გავლილი მანძილის შესახებ — ლაგი ან *რადიონავიგაციის სისტემის* სიგნალები.

**ავტომემანქანე** რ კ ი ნ ი გ ზ ი ს ა, მოწყობილობა, რ-იც ლოკომოტივის მუშაობის რეჟიმის ავტომ. მართვით ეხმარება მემანქანეს ზუსტად დაიცვას მატარებლის მოძრაობის გრაფიკი. განსაკუთრებით ეფექტურია ისეთ გზებზე, სადაც მატარებელთა შორის ინტერვალი მცირეა (მეტროპოლიტენი, საგარეუბნო რკინიგ.ზა).



ავტომემანქანის მუშაობის ბლოკ-სქემა.

მატარებლის ავტომატური მართვის სისტემა პირველად სსრკ-ში შეიქმნა. 1958 მოსკოვის მახლობლად ჩატარდა საგარეუბნო მატარებლის ავტომ. მართვის ცდები. უფრო გვიან ასეთივე ცდები ჩატარდა ნიუ-იორკის მეტროპოლიტენში (1960–62) და სან-ფრანცისკოს სარკინიგზო კვანძზე (1965). ა-ებს ქმნიან სხვა ქვეყნებშიც (კანადა, საფრანგეთი, გფრ, იაპონია).

ა. მოქმედებს პროგრამით, რ-საც საფუძვლად უძევს მატარებლის მოძრაობის გრაფიკი (გზის მოცემულ უბანზე) და შეიცავს მოძრაობის ზღვრულ პირობებს (დასაშვები სიჩქარე, აჩქარებისა და შენელების ინტენსიურობა და ა. შ.). მატარებლის მოძრაობისას ა. ერთმანეთს უდარებს ნამდვილსა და პროგრამულ დროს, ითვალისწინებს ზღვრულ პირობებს და სპეც. ბლოკის მეშვეობით ცვლის მატარებლის მართვის რეჟიმს. გამარტივებულ სისტემებში ა. ფაქტობრივ დროსა და მოძრაობის სიჩქარეს უდარებს პროგრამულს და შედარების შედეგს აცნობებს მემანქანეს, რ-იც იღებს გადაწყვეტილებას, როგორ შეცვალოს რეჟიმი.

მოძრაობის პროგრამის ბლოკი შეიძლება იდგეს ცენტრ. პუნქტში (ცენტრალიზებული სისტემა), გზებზე (განაწილებული სისტემა) ან მატარებელზე (ავტონ. სისტემა). *ავტოდისპეტჩერის* მეშვეობით ა. დაკავშირებულია რკინიგზის ტრანსპორტზე სხვადასხვა ფუნქციის შემსრულებელ ავტომ მოწყობილობებთან.

ა. ზრდის გზის გამტარუნარიანობას, უზრუნველყოფს ენერგიის ეკონომიასა და მოძრაობის უსაფრთხოებას.

**ავტომესაჭე,** ა ვ ტ ო მ ა ტ უ რ ი მ ე ს ა ჭ ე, გ ი რ ო მ ე ს ა ჭ ე, ელექტროსანავიგაციო ხელსაწყო; ავტომატურად უნარჩუნებს ან უცვლის გემს აღებულ კურსს. ა-ის მუშაობას მართავს *გიროკომპასი* ან მიმართულების სხვა მაჩვენებელი.

**ავტომეტრია** (*ავტო*... და ბერძ. metreō — ვზომავ), სამეცნ. დისციპლინა; შეისწავლის ავტომ. საზომ და საკონტროლო ხელსაწყოთა და საზომ-საინფორმაციო სისტემების და პროექტების თეორ. საფუძვლებს. კვლევითი მეთოდების მიხედვით ა. ტექ. კიბერნ. განშტოებაა და მიზნად ისახავს საზომი ინფორმაციის შეკრებისა და დამუშავების ავტომატიზაციას. იყენებენ მრეწველობაში, სამეცნ. კვლევისათვის და ა. შ.

**ავტომიქსისი,** ა უ ტ ო მ ი ქ ს ი ს ი (*ავტო*... და ბერძნ. mixis — შერევა, შერწყმა), თ ვ ი თ გ ა ნ ა ყ ო ფ ი ე რ ე ბ ა, ერთი და იმავე ორგანიზმის სასქესო უჯ-



კბილანების დასამუშავებელი ავტომატური ხაზი: ა — ნამზადი; 1, 2 ზედაპირების პირველადი და მეორეული სახარატო დამუშავება; 3. შლიცებიანი ნახვრეტის გამოწელვა; 4. ზედაპირების სუფთა ჩარხვა; 5. ხვიმირი; 6. კბილების ფრეზვა; 7. კბილების მომრგვალება; 8. კბილგამოსაყვანი ოპერაცია; ბ — მზა პროდუქცია.



ი. კულიბინის თვითმავალი ეტლი: 1. საბრუნავი თვალი; 2. საბრუნავი წრე; 3. მქნევარა; 4. ხრუტუნას წევები; 5. სატერფულის ბერკეტები; 6. გადაცემათა კოლოფი; 7. დისკური საკისარი.


ჟ. კიუნიოს ორთქლისძრავიანი თვითმავალი ეტლი.

რელების (*გამეტების*) შერწყმა. ხშირია უმარტივეს ცხოველებში, მრავალ სოკოსა და ზოგ კაჟოვან წყალმცენარეში.

**ავტომობილ-ამწე,** სატვირთავ-განსატვირთავი თვითმავალი მანქანა, რ-ის მთავარი მუშა ორგანო — საბრუნი კონსოლური ისარი დამონტაჟებულია ავტომობილის შასიზე. ა.-ა-ის ტვირთამწეობაა 2,5—16 *ტ*, ისრის შვერი — 2—12 *მ* (სპეც. ჩასადგმელების მქონე ა.-ა-ისა—22 *მ*-მდე), კავის აწევის სიმაღლე — 7—18,5 *მ*. ამწე მოწყობილობის ამძრავი ან ელექტრულია, ან ჰიდრავ. ანდა მექან.; ა.-ა-ს იყენებენ ავტოტრანსპორტის მოძრავი შედგენილობის დატვირთვა-გადმოტვირთვისათვის (უმეტესად მძიმე და საცალო ტვირთისათვის), აგრეთვე სამშენებლოსამონტაჟო სამუშაოებზე. თუ ა.-ა-ს აქვს ისრის გრეიფერული სატაცი, შეიძლება საყარი ტვირთის დატვირთვა-გადმოტვირ-


ავტომობილ-ამწე.

თვაც. მძიმე ტვირთის აწევისას ა.-ა-ს მდგრადობის გასადიდებლად დამატებით საყრდენებზე (აუტრიგერებზე) აყენებენ.

**ავტომობილების პარკი,** 1. დაწესებულების, საწარმოს ან სამხ. ნაწილის განკარგულებაში არსებული მსუბუქი, სატვირთო და სპეც. ავტომობილების, აგრეთვე ავტობუსების, ავტოსაწევრებისა და მისაბმელების ერთობლიობა. 2. ავტომობილების სპეც. სადგომი; აღჭურვილია ავტომობილის მომსახურებისა და რემონტისათვის საჭირო მოწყობილობით.

**ავტომობილების პოლიგონი,** ავტომობილების გამოსაცდელად მოწყობილი ტერიტორია, საგამოცდო და სასამსახურო გზების, ნაგებობათა და მოწყობილობათა კომპლექსი. საგამოცდო გზები სხვადასხვა დანიშნულებისაა. მაგ., წრიული გზები ან ტრეკები აგებულია დიდი სისწრაფით ხანგრძლივად მოძრავი ავტომობილების გამოსაცდელად; ე. წ. „დინამომეტრული გზები" — საწვავის ხარჯის ეკონომიურობის, წევის, დამუხრუჭების და სხვ. თვისებების შესამოწმებლად; უსწორმასწორო მაგარსაფარიანი, გრუნტისა და გრუნტქვიანი გზები — ავტომობილების საიმედოობის, ხანგამძლეობის, სვლის სიმდოვრის, დეტალებისა და კვანძების დაღლილობითი სიმტკიცის გამოსაცდელად და სხვ.; ა. პ-ის საცდელი ნაგებობებია წყლის აუზი, სხვადასხვა დახრილობის ფერდობები, ავტომობილის კონსტრუქციის უსაფრთხოების, მისი მართვისა და მდგრადობის გამოსაცდელი მოედნები, დაღარულადგილიანი უბნები; ბუნებრივი და ხელოვნური დაბრკოლებები (ავტომობილის გამავლობის გამოსაცდელად); კლიმატური, მტვრისა და წვიმის კამერები; აეროდინამიკური მილები და სხვ.; ა. პ-ზე არის აგრეთვე გარაჟები, სახელოსნოები, საწყობები, გასაწყობი და ტექნიკური მომსახურების სადგურები, მეტეოროლ. და სადისპეტჩერო პუნქტები, ლაბორ., სასამსახურო, საწარმოო და დამხმარე შენობები.

პირველი ა. პ. აიგო აშშ-ში (ქ. მილფორდი, 1924). ცნობილია საფრ. (1924—25), ინგლ. (1949—50), იაპ. (1961—62), ავსტრალ. (1960) ა. პ-ები. სსრკ ცენტრ. სამეცნ.-კვლ. ა. პ. (1964) ერთ-ერთი უდიდესია მსოფლიოში.

**ავტომობილი** (*ავტო*... და ლათ. mobilis — მოძრავი), ძრავიანი თვითმავალი ეტლი, რ-საც აქვს ორზე მეტი თვალი (თვლებთან ერთად შეიძლება ჰქონდეს მუხლუხები ან თხილამურები), გადაჰყავს მგზავრები და გადააქვს ტვირთი. პირველი თვითმავალი ეტლის იდეა ეკუთვნის ლეონარდო და ვინჩის. 1515 მან მთავრობას წარუდგინა სამხ. მიზნებისათვის განკუთვნილი თვითმავალის პროექტი, რ-ის მიხედვითაც თვლები უნდა აემოძრავებინა წინასწარშეკუმშულ ზამბარას. 1689 ი. ნიუტონმა დაამუშავა ორთქლის ქვაბიდან წნევით გამომავალი ორთქლის ჭავლის რეაქტიული პრინციპით მოქმედი თვითმავალი ეტლის პროექტი. ეს პროექტები თავის დროზე არ განხორციელებულა (მათში წამოყენებული პრინციპები გამოყენებულია ჩვენი დროის ბევრ სატრანსპ. მანქანაში).

1791 რუსმა გამომგონებელმა ი. კულიბინმა შექმნა სატერფულიანი ეტლი, რ-საც ისეთი მექანიზმები (გადაცემათა კოლოფი, თავისუფალი სვლა და სხვ.) ჰქონდა, როგორიც თანამედროვე ა-ებს აქვს.

ორთქლის ქვაბისა და ძრავას გამოგონებამ ფრანგ ინჟ. ჟ. კიუნიოს საშუალება მისცა 1769—70 აეგო ორთქლისძრავიანი პრიმიტ. თვითმავალი ეტლი. პირველი შიგაწვისძრავიანი ა. ააგეს გერმ. კონსტრუქტორებმა გ. დაიმლერმა (1885) და კ. ბენცმა (1886). 1892 ფორდმა ააგო თავისი პირველი ა.; ამის შემდეგ ა-ის კონსტრუქცია თანდათან უმჯობესდებოდა. ამჟამად მისი მრავალი სახესხვაობა არსებობს. დანიშნულების მიხედვით ა. არის სატრანსპორტო, სპეციალური და სარბოლი. სატრანსპორტო ა-ს განეკუთვნება სამგზავრო, სატვირთო და სატვირთოსამგზავრო ა-ები. სამგზავრო ა. ორგვარია: მსუბუქი (იხ. *მსუბუქი ავტომობილი*) და *ავტობუსი*. მსუბუქ ა-ში შოფერ-


გ. დაიმლერის შიგაწვისძრავიანი ავტომობილი.



კ. ბენცის პირველი ავტომობილი: 1. საბრუნი თვალი; 2. გადაცემათა ბერკეტი; 3. ტრასსმისიის ლილვი; 4. ამძრავის ჯაჭვი; 5. ძრავა; 6. შკივი; 7. ღვედი; 8. კუთხური გადაცემა; 9. მქნევარა; 10. მუხლა ლილვი.

ა ვ ტ ო მ ო ბ ი ლ ი ს ზ ო გ ი ე რ თ ი დ ა მ ა ხ ა ს ი ა თ ე ბ ე ლ ი მ ა ჩ ვ ე ნ ე ბ ე ლ ი

| ავტომობილის ტიპი | მაქს. სიჩქარე *კმ/სთ* | ძრავას ლიტრაჟი *სმ*$^{3}$ | ძრავას სიმძლავრე *ცძ* | სასარგებლო დატვირთვა | | საწვავის ხარჯი ლ/100 *კმ* |
|---|---|---|---|---|---|---|
| | | | | მგზავრი | *კგ* | |
| სარეკორდო სარბოლი ა. | 850 | — | 5000 | 1 | — | — |
| სპორტული სარბოლი „ | 150—300 | 1100—6000 | 100—450 | 1 | — | — |
| მიკროლიტრაჟიანი მსუბუქი „ | 65—110 | 1000-მდე | 12—50 | 2—4 | 25 | 4—6 |
| მცირელიტრაჟიანი მსუბუქი „ | 90—140 | 1000—1700 | 50—120 | 4—5 | 20—40 | 6,5—11 |
| საშუალოლიტრაჟიანი მსუბუქი „ | 100—160 | 1700—3000 | 50—130 | 5—6 | 30—50 | 10—16 |
| დიდლიტრაჟიანი მსუბუქი „ | 100—220 | 3000-ზე მეტი | 120—450 | 6—7 | 30—60 | 14—30 |
| განსაკუთრ. მცირე ტვირთამწეობის სატვირთო „ | 95—110 | 750—2500 | 70—80 | 2 | 1000-მდე | 12—15 |
| მცირე ტვირთამწეობის სატვირთო „ | 70—120 | 2500—3000 | 70—100 | 2 | 1000—2000 | 10—20 |
| საშუალო ტვირთამწეობის სატვირთო „ | 70—90 | 2500—6000 | 75—160 | 2—3 | 2000—5000 | 15—30 |
| დიდი ტვირთამწეობის სატვირთო „ | 40—75 | 5000—12000 | 120—300 | 3 | 5000—10000 | 22—50 |
| განსაკუთრებით დიდი ტვირთამწეობის სატვირთო „ | 30—60 | 6000—40000 | 150—800 | 3 | 10000-ზე მეტი | 50—200 |


1


2


3


4


5


6


7


8


9



10


11


12


13

ავტომობილი. 1. «ფორდის» ერთ-ერთი პირველი მოდელი; 2. «ზაპოროჟეცი» (ზაზ-966); 3. «ჟიგული» (ვაზ-2103); 4. «ვოლგა» (მ-24); 5. «მოსკვიჩი» -412; 6. ტურისტული საექსკურსიო ავტობუსი «იუნოსტი» (ზილ-118); 7. გაზ-69 მ; 8. ქალაქის ავტობუსი ლიაზ-677; 9. სატვირთო ავტომობილი ბელაზ -548 ვ; 10. ორსართულიანი ავტობუსი «ატლანტინი»; 11. სატვირთო ავტომობილი ზილ-130; 12. საქალაქთაშორისო ავტობუსი «იკარუსი-250»; 13. ქუთაისის ავტომობილის ქარხნის სატვირთო ავტომობილი «კოლხიდა» (კაზ-608).

თან ერთად 2—8 კაცი ეტევა. ავტობუსი შეიძლება იყოს საქალაქო, საქალაქთაშორისო და სპეციალიზებული. მსუბუქი ა-ის კლასიფიკაციას ახდენენ ლიტრაჟის მიხედვით (იხ. *ძრავას ლიტრაჟი*); შეიძლება იყოს მიკროლიტრაჟიანი (1 ლ-მდე), მცირელიტრაჟიანი (1—1,7 ლ), საშუალოლიტრაჟიანი (1,7—3,0 ლ) და დიდლიტრაჟიანი (3 ლ-ზე მეტი). სატვირთო ა-ს ერთმანეთისაგან განასხვავებენ ტვირთამწეობით; არის განსაკუთრებით მცირე ტვირთამწეობის (1 ტ-მდე), მცირე ტვირთამწეობის (1—2 ტ-მდე), საშ. ტვირთამწეობის (2,5 ტ-მდე), დიდი ტვირთამწეობის (5—10 ტ-მდე) და განსაკუთრებით დიდი ტვირთამწეობის (10 ტ-ზე მეტი) სატვირთო ა-ები. მათ განეკუთვნება აგრეთვე საწევარი, რ-იც თავისი მისაბმელებით *ავტომატარებელს* ქმნის. სატვირთო-სამგზავრო ა-ს აგებენ მსუბუქი ა-ის ბაზაზე. სპეც. ა-ის დანიშნულებაა განსაკუთრებული სამუშაოს (ქუჩის დაგვა, ხანძრის ჩაქრობა) შესრულება; სარბოლი ა. კი სპორტული შეჯიბრებებისთვისაა განკუთვნილი.

ა-ის ძირითადი ნაწილებია ძრავა, ტრანსმისია, სამართი მექანიზმები, სავალი ნაწილი, ელექტროაღჭურვილობა და ძარა. ძრავას მიხედვით ა. შეიძლება იყოს სითბური და ელექტრული. სითბური ა. არის ორთქლის ან შიგაწვისძრავიანი. შიგაწვისძრავიანი ა. უმთავრესად ორი სახისაა: დგუშიანი და აირტურბინული (იხ. *აირტურბინიანი ავტომობილი*). უფრო გავრცელებულია დგუშიანი. ესენია: კარბიურატორიანი და დიზელის ტიპის ძრავიანი, აირბალონიანი და აირგენერატორიანი ა-ები. მსუბუქ და მცირე ტვირთამწეობის ა-ებს ძირითადად კარბიურატორიანი ძრავები აქვს. დიზელის ტიპის ძრავებს იყენებენ დიდი ტვირთამწეობის ა-ებსა და მრავალადგილიან ავტობუსებში. ელექტრულ ა-ს უდგას ბატარეული ან ინერციული აკუმულატორები (იხ. *გირობუსი*). ტრანსმისია ძრავას მაბრუნებელ მომენტს გადასცემს ა-ის წამყვან მაძრავს (თვლებს, მუხლუხებს და სხვ.). მაძრავის მიხედვით ა. არის თვლიანი, ნახევრად მუხლუხა და თვლიანმუხლუხა. ორი უკანასკნელი გადიდებული გამავლობისაა (იხ. *ყველგანმავალი*). გადიდებული გამავლობის ა-ა აგრეთვე „*ამფიბია*". თვლების რაოდენობის მიხედვით არის სამ-, ოთხ-, ექვს- და მრავალთვლიანი ა-ები. ა-ის სამართი მექანიზმებია საჭე, მუხრუჭების სისტემა და ძრავასა და ტრანსმისიის სამართი ორგანოები. სავალ ნაწილს შეადგენს ა-ის ჩარჩო, საკიდარი, ღერძები (ხიდები) და თვლები. უჩარჩოო ა-ებში ჩარჩოს დანიშნულებას ძარა ასრულებს (იხ. *ავტომობილის ძარა*).

ა-ის ღირსების ძირითადი მაჩვენებლებია: წევის თვისებები (ა-ის მოძრაობის საშ. სიჩქარის განმსაზღვრელ თვისებათა ერთობლიობა, რ-იც დამოკიდებულია ძრავას სიმძლავრესა და ბრუნთა რიცხვზე, ა-ის აეროდინამიკურობაზე, სამუხრუჭო საშუალებებსა და ტრანსმისიის კონსტრუქციაზე); წონის გამოყენების კოეფიციენტი (სასარგებლო ტვირთის წონის შეფარდება ა-ის საკუთარ წონასთან); გაბარიტის გამოყენების კოეფიციენტი (სასარგებლო ტვირთით დაკავებული ფართობის შეფარდება ა-ის მთელ ფართობთან. ამ კოეფიციენტის გადიდება შესაძლებელს ხდის გარაჟების ფართობის შემცირებას); გამავლობა (ა-ის მოძრაობის უნარი ცუდ გზაზე. გამავლობის გადიდების ერთ-ერთი საშუალებაა ა-ის წამყვანი ღერძების გამრავლება და სპეც. საბურავების გამოყენება); საწვავის ხარჯის ეკონომიურობა, რ-ის შესაფასებლად მიღებულია ერთეული ლ/100 *კმ*; საიმედოობა (ა-ის ხანგრძლივი შეუფერხებელი მუშაო-

თანამედროვე სამამულო ავტომობილების ძრავების ძირითადი მაჩვენებლები

| | | | კარბიურატორიანი ძრავები | | | | | | | | | დიზელები | | |
|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|
| მაჩვენებლები | მემზ 968 | ვაზ 2101 | მზმ 408 | მზმა 412 | ზმზ 21ა | ზმზ 24 | ზმზ 13 | ზმზ 53ა | ზილ 114 | ზილ 130 | ზილ 375 | იამზ 236 | იამზ 238 | იამზ 240 |
| ცილინდრების რაოდენობა | 4 | 4 | 4 | 4 | 4 | 4 | 8 | 8 | 8 | 8 | 8 | 6 | 8 | 12 |
| ცილინდრის მუშა მოცულობა *ლ* | 1,2 | 1,2 | 1,36 | 1,5 | 2,45 | 2,45 | 5,53 | 4,25 | 7 | 6 | 7 | 11,15 | 14,86 | 22,3 |
| ცილინდრის დიამ. *მმ* | 76 | 76 | 76 | 82 | 92 | 92 | 100 | 92 | 108 | 100 | 108 | 130 | 130 | 130 |
| დგუშის სვლა *მმ* | 66 | 66 | 75 | 70 | 92 | 92 | 88 | 80 | 95 | 95 | 95 | 140 | 140 | 140 |
| კუმშვის ხარისხი | 7 | 8,8 | 7 | 9 | 6,7 | 8,8 | 8,5 | 6,7 | 9 | 6,5 | 6,5 | 16,5 | 16,5 | 16,5 |
| მაქს. სიმძლავრე *კვტ* | 32 | 44 | 37 | 55 | 53 | 72 | 143 | 85 | 220 | 110 | 132 | 132 | 177/235* | 265/385* |
| *ც. ძ.* | 43 | 60 | 50 | 75 | 72 | 98 | 195 | 115 | 300 | 150 | 180 | 180 | 240/320* | 360/520* |
| მუხლა ლილვის ბრუნთა რიცხ. *ბრ/წთ* | 4200 | 5600 | 4750 | 5800 | 4000 | 4500 | 4400 | 3200 | 4300 | 3100 | 3200 | 2100 | 2100 | 2100 |
| სათბობის მინ. კუთრი ხარჯი *გ/ (კვტ. სთ)* | 333 | 285 | 313 | 286 | 313 | 306 | 306 | 324 | 286 | 320 | 320 | 238 | 238 | 238 |
| *გ/ (ც.ძ. სთ)* | 245 | 210 | 230 | 210 | 230 | 225 | 225 | 238 | 210 | 235 | 235 | 175 | 175 | 175 |

* მნიშვნელშია სიმძლავრე ჩაბერვის დროს.

ბის უნარი); მანევრულობა (პატარა ფართობზე ა-ის მობრუნების უნარი); მდგრადობა (მოძრაობის დროს წონასწორობის შენარჩუნების უნარი), ელასტიკურობა, ანუ რბილი სვლა ტევადობა; ტვირთამწეობა; მართვისა და მოვლის სიმარტივე და სხვ.

*ლიტ.*: დვალი რ., ავტომობილის თეორიის საფუძვლები, თბ., 1973; Автомобили. Устройство, эксплуатация и ремонт, 2 изд., М., 1965; Автомобиль. Описательный курс, под ред. Г. В. Зимелева, 4 изд., М., 1955, Анохин В. И., Отечественные автомобили, 2 изд., М., 1964; Иларионов В. А., Эксплуатационные свойства автомобиля, М., 1966; Краткий автомобильный справочник, М., 1968; Фалькевич Б. С., Теория автомобиля, М., 1963.

*რ. დვალი.*

ილუსტრაცია — იხ. ჩანართი, გვ. 144.

**ავტომობილის ბაზა,** იხ. ბაზა თვლებიანი ტრანსპორტისა.

**ავტომობილის ტექნიკური მომსახურების სადგური,** ავტომობილის ტექ. მომსახურებისა და მიმდინარე რემონტისათვის განკუთვნილი სპეციალიზებული საწარმო. ზოგიერთ სადგურში შეიძლება სათადარიგო დეტალების, მასალების, ხელსაწყო-იარაღებისა და სხვ. შეძენაც. ა. ტ. მ. ს. ორგვარია — საქალაქო და საგზაო. საქალაქო ძირითადად ინდივიდ. მფლობელთა მსუბუქ ავტომობილებს ემსახურება, ხოლო საგზაო — გზად მიმავალ ყველა ავტომობილს. ზოგი ა. ტ. მ. ს. თვითმომსახურების პრინციპით მუშაობს. ასეთ სადგურში ავტომობილის მფლობელს შეუძლია საათობრივი ტარიფით იქირაოს ავტომობილის მომსახურებისათვის საჭირო მოწყობილობა და ინსტრუმენტი, მიიღოს სადგურის სპეციალისტების კონსულტაცია და დახმარება. ა. ტ. მ. ს-ის სიმძლავრე იზომება იმის მიხედვით, თუ რამდენ ავტომობილს შეუძლია მოემსახუროს იგი ერთდროულად. საქალაქო სადგურის სიმძლავრეა 10 — 30 ავტომობილი, საგზაოსი — 3—10. საგზაო ა. ტ. მ. ს-თან ჩვეულებრივ მოწყობილია *ავტოგასაწყობი სადგური.*

**ავტომობილის ძარა,** ავტომობილის სამგზავრო ან სატვირთო სათავსი. დანიშნულებისა და ფორმის მიხედვით მრავალგვარია; ძირითადად განასხვავებენ მსუბუქი, სატვირთო, სპეც. დანიშნულების ავტომობილებისა და ავტობუსების ძარებს. მსუბუქი ა. ძ. ან დახურულია (*სედანი, ლიმუზინი, კუპე*) ან ასახდელი (*კაბრიოლეტი, ფაეტონი, ლანდო*); ავტობუსებისა — ტენტიანი ან ვაგონური ტიპისა ანდა ორსართულიანი (საზღვარგარეთ) სატვირთო ა. ძ. შედგება შოფრის კაბინასა და ღია ან დახურული ბაქნისაგან (ღია ბაქანი შეიძლება იყოს ბორტიანი ან თვითსაცლელი, დახურული — ფურგონი, კონტეინერი ან ცისტერნა). სპეც. ძარა აქვს სახანძრო და სხვა სპეც. დანიშნულების ავტომობილებს. სატვირთო ა. ძ. ავტომობილის ჩარჩოზე მაგრდება. კომპაქტურობისათვის შოფრის კაბინა ზოგჯერ უშუალოდ ძრავას ზემოთ არის მოთავსებული. ახლო წარსულში ავტობუსებისა და მსუბუქი ა. ძ. დამაგრებული იყო ავტომობილის ჩარჩოზე. ამჟამად ფართოდ არის გავრცელებული უჩარჩოო ავტომობილი, რ-ის შეკრული კონსტრუქციის მზიდ ძარაზე უშუალოდ დამაგრებულია ავტომობილის სავალი ნაწილის კვანძები, ძალური გადაცემისა და მართვის მექანიზმები.

**ავტომობილის ძრავა,** სითბური, უმეტესად დგუშიანი შიგაწვის ძრავა. მსუბუქი და მცირე ტვირთამწეობის სატვირთო ავტომობილებისათვის ძირითადად იყენებენ მსუბუქი თხევადი საწვავით (ბენზინით) მომუშავე კარბიურატორიან ოთხტაქტიან, იშვიათად — ორტაქტიან ძრავებს (იხ. *კარბიურატორიანი ძრავა*); დიდი ტვირთამწეობის ავტომობილებისთვის კი — მძიმე თხევადი საწვავით (დიზელის საწვავი) მომუშავე ძრავებს (იხ. *დიზელი*). არსებობს აგრეთვე შეკუმშული ან გათხევადებული აირადი საწვავითა (იხ. *აირბალონიანი ავტომობილი*) და მყარი საწვავით (მერქანი, ნახშირი) მომუშავე აირგენერატორიანი ა. ძ. (იხ. *აირგენერატორიანი ავტომობილი*). პერსპექტიულია ზოგიერთ მსუბუქ და სატვირთო ავტომობილში როტორულდგუშიანი (იხ. *როტორული ძრავა*) ან ელექტრული ძრავების გამოყენება (იხ. *ელექტრომობილი*). თანამედროვე ა. ძ-ს მთავარი პარამეტრებია კუმშვის ხარისხი (კარბიურატორიანი ძრავასათვის 6 — 11, დიზელისათვის 15—22); კუთრი მასა (კარბიურატორიანი ძრავასათვის 1,1—4 *კგ/კვტ*, დიზელისათვის 3,4—6,8 *კგ/კვტ*); ლიტრაჟი (იხ. *ძრავას ლიტრაჟი*); ცილინდრების რაოდენობა (უპირატესად 4, 6, 8); სიმძლავრე (მსუბუქი ავტომობილის კარბიურატორიანი ძრავასათვის 15—310 *კვტ*); მუხლა ლილვის ბრუნთა რიცხვი [2100—6000 *ბრ/წთ* (სპორტული და სარბოლი მანქანისათვის—10000—12000 *ბრ/წთ*)]; საწვავის მინიმალური კუთრი ხარჯი (238—333 *გ/კვტ. სთ*). და სხვ.; ა. ძ-ის გაგრილება შეიძლება წყლით ან ჰაერით. მაღალმთიან პირობებში მუშაობისას ჰაერის სიმკვრივის შემცირების გამო ა. ძ-ს სიმძლავრე ეცემა (ზღვის დონიდან სიმაღლის ყოველ 1000 მეტრზე საშუალოდ 9—10%). იხ. აგრეთვე *ძრავას მაღლივობა.*

*ვ. მახალდიანი.*

**ავტომობილ-სახელოსნო,** ტექნიკურ მომსახურებას უწევს ძირითადი ბაზებიდან მოწყვეტით მომუშავე სას.-სამ. და საგზაო-სამშენებლო მანქანებს, ავტომობილებს, მისაბმელებს და სხვ.; ატარებს მათ მიმდინარე რემონტს. სახელოსნო უმეტესად ეწყობა გადიდებული გამავლობის სატვირთო ავტომობილის შასის ბაზაზე. ძარაში მოთავსებულია სხვადასხვა მოწყობილობა და ხელსაწყო-იარაღი, ტვირთამწევი საშუალებანი და სხვ.; მიბმული აქვს ავტონ. მოძრავი ელექტროსადგური.

ავტომობილ-სახელოსნო გაზ-51 შასზე: 1. ელექტრომანაწილებელი; 2. ელექტროსაბურღი; 3. ფრქვევახების შესამოწმებელი ხელსაწყო; 4. გირაგი; 5. მაღალი წნევის წყლის ტუმბო; 6. ყუთი ამწე მოწყობილობის კვანძებისათვის; 7. გენერატორი; 8. კარდანის ლილვი; 9. ელექტროჯალამბარი.

**ავტომობილ-ცისტერნა,** თხევადი და ფხვიერი ნივთიერებების გადასაზიდი დახურულრეზერვუარიანი სპეციალიზებული სატვირთო ავტომობილი. რეზერვუარი (ფოლადის, ალუმინის შენადნობების ან პლასტმასის) შეიძლება იყოს ცილინდრული, კონუსური, ელიფსური ან ოთხკუთხედის ფორმისა (მოცულობა—0,8 $მ^3$-იდან 15 $მ^3$-მდე). განასხვავებენ ნავთობპროდუქტების (ბენზინი, ნავთი, ზეთი), კვების პროდუქტების (რძე, ლუდი), გათხევადებული აირების (ბუტანი, პროპანი), ქიმიურად აქტიური ნივთიერებებისა (მჟავები, ტუტეები) და ფხვიერი მასალის (ცემენტი, ფქვილი) გადასაზიდად განკუთვნილ ა.-ც-ს.

ავტომობილ-ცისტერნა.

**ავტომოპასუხე,** ავტომატური მოპასუხე, მოწყობილობა, რ-იც სააბონენტო სატელეგრაფო კავშირის დროს ავტომატურად უპასუხებს გამომძახებელ აბონენტს. ა-ით ტელეგრამის გადაცემა შეიძლება აბონენტის ადგილზე არყოფნის დროსაც. იმისათვის, რომ გამომძახებელმა აბონენტმა შეამოწმოს, სწორად შეაერთეს თუ არა *სააბონენტო ტელეგრაფირების* სადგურის მეშვეობით გამოძახებულ აბონენტთან, იგი გადაცემის დაწყების წინ და დამთავრების შემდეგ თითს აჭერს სტარტსტოპის აპარატის კლავიშს: „ვინ არის", ა. გადმოსცემს პასუხს—აბონენტის გვარს, ნომერს ან პირობით სახელს. ა-ს იყენებენ „პირდაპირ შეერთებათა" სისტემის ავტომ. სატელეგრაფო ქსელშიც.

**ავტომორფიზმი** მათემატიკაში, იხ. სტ. *იზომორფიზმი* მათემატიკაში.

**ავტონომია**

| | |
|---|---|
| **სსრკ** | |
| ასსრ | 20 |
| აო | 8 |
| ნაციონალური ოკრუგი | 10 |
| **რსფსრ** | |
| ასსრ | 16 |
| აო | 5 |
| ნაციონალური ოკრუგი | 10 |
| **აზერბაიჯანის სსრ** | |
| ასსრ | 1 |
| აო | 1 |
| **უზბეკეთის სსრ** | |
| ასსრ | 1 |
| **ტაჯიკეთის სსრ** | |
| აო | 1 |
| **საქართველოს სსრ** | |
| ასსრ | 2 |
| აო | 1 |

**ავტომორფული ფუნქცია** (*ავტო*... და ბერძნ. morphē — სახე), კომპლექსური ცვლადის ისეთი ანალიზური ფუნქცია, რ-ის მნიშვნელობებიც უცვლელი რჩება არგუმენტის *წილად-წრფივ გარდაქმნათა* რაიმე ერთობლიობის მიმართ. ა. ფ-ებს განეკუთვნება პერიოდული, კერძოდ, *ელიფსური ფუნქციები*. საზოგადოდ, თუ მოცემულია წილად-წრფივ გარდაქმნათა $G=\{T(z)\}$ *ჯგუფი*, რ-ის ელემენტები თავის თავში გადასახავენ რაიმე D *არეს*, მაშინ ამ არეში f(z) ანალიზური ფუნქცია G ჯგუფის მიმართ ა. ფ. იქნება, თუ $f[T(z)]=F(z)$, სადაც $z\in D$ და $T(z)\in G$.

ა. ფ-ს ხშირად იყენებენ დიფერენც. განტოლებათა თეორიაში.

**ავტომოტრისა** (ფრანგ. automotrice <*ავტო*... და ფრანგ. motrice — მამოძრავებელი), რკინიგზის თვითმავალი ვაგონი ან მატარებელი, მოძრაობს შიგაწვის (ჩვეულებრივ, დიზელის) ძრავათი. იგივეა, რაც *დიზელმატარებელი*.

**ავტომუტაგენი** (*ავტო*..., ლათ. muto — ვცვლი და ...*გენი*), ნივთიერება, რ-იც წარმოიქმნება უჯრედში ან ორგანიზმში და იწვევს მემკვიდრეობითს ცვლილებებს. ა-ს შეუძლია გამოიწვიოს როგორც *ქრომოსომების სტრუქტურული გარდაქმნა*, ისე გენური *მუტაცია*.

**ავტომუხრუჭი**, ა ვ ტ ო მ ა ტ უ რ ი მ უ ხ რ უ ჭ ი, პნევმატიკური მუხრუჭი, რ-იც ავტომატურად აჩერებს მატარებელს ან ავტომატარებელს ანდა ანელებს მათს მოძრაობას. ა. ამოქმედდება მატარებლის გაწყვეტის ან მისი საჩერი-ონკანის გახსნისას სისტემაში ჰაერის მკვეთრი შემცირების გამო. ა-ის მთავარი ნაწილებია (იხ. ნახ.) კომპრესორი, მთავარი რეზერვუარი, მემანქანის ონკანი (მართვის ორგანო), შეკუმშული ჰაერის მაგისტრ. მილი, ჰაერმანაწილებელი; სამარაგო რეზერვუარი, სამუხრუჭო ცილინდრი, ხუნდებიანი ბერკეტული გადაცემა. მუხრუჭის ტიპს (რბილი, ნახევრად რბილი, ხისტი) და ა-ის სისტემას (ვესტინჰაუზის, კაზანცევის, მატროსოვის სისტემები) განაპირობებს ჰაერმანაწილებლის კონსტრ. თავისებურება. მუხრუჭის დამუხტვისა და აშვების პროცესში შეკუმშული ჰაერი მთავარი რეზერვუარიდან მაგისტრ. მილის გავლით გადაეცემა თითოეულ სამუხრუჭო ერთეულს (ლოკომოტივი, ვაგონი), მოგროვდება სამარაგო რეზერვუარში, შემდეგ დამუხრუჭებისას სამუხრუჭო ცილინდრებში გადავა და მიაწვება დგუშს, აქედან კი ბერკეტების სისტემით — ხუნდებს, რ-ებიც თვლებთან ხახუნის შედეგად მოძრაობის საწინააღმდეგო ძალებს წარმოშობენ. განასხვავებენ სატვირთო და სამგზავრო ტიპის ა-ს. ს ა ტ ვ ი რ თ ო მატარებლის ა-ს ახასიათებს სამუხრუჭო ტალღის შედარებით ნელი და მდოვრე გავრცელება, ვაგონის დატვირთვის შესაბამისად შეიძლება მისი გადართვა ცარიელ ან დატვირთულ რეჟიმზე; ამის მიხედვით შეიცვლება ხუნდების დაწოლის ძალა. სამგზავრო მატარებლებზე იყენებენ პნევმატიკურ ა-ს, რ-საც მართავს ელექტრული მოწყობილობა. ელექტროპნევმატიკური ა. პრაქტიკულად ერთდროულად მოქმედებს მატარებლის მოძრავი შედგენილობის ყველა ერთეულზე, რის გამოც შესაძლებელია მნიშვნელოვნად დაჩქარდეს დამუხრუჭების პროცესი და შესაბამისად გაიზარდოს ა-ის მართვის ეფექტურობა.




ავტომუხრუჭი. ა — დამუხტვის სქემა; ბ — დამუხრუჭების სქემა.

*ლიტ*.: ლ ე ჟ ა ვ ა ბ., მ ა რ ტ ო ლ ე კ ი ვ., ავტომატური მუხრუჭები, თბ., 1968.
*ბ. ლეჟავა.*

**ავტონიმია** (*ავტო*... და ბერძნ. onoma — სახელი), სახელის (ან, საზოგადოდ, ენობრივი გამოსახულების: სიმბოლოს, სიტყვის, გამოთქმის) თავისივე სახელად ხმარება. მაგ., წინადადებაში „თამაზი ექვსი ასოსაგან შედგება" სიტყვა „თამაზი" ავტონიმურად არის ნახმარი; იგი აღნიშნავს ამ სიტყვის ჩანაწერის გრაფიკულ სახეს. სახელის ავტონიმური ხმარების გარჩევა ჩვეულებრივი ხმარებისაგან ყოველთვის არ არის ადვილი, ამიტომ ავტონიმურად ნახმარ სახელებს ბრჭყალებში ჩასვამენ ხოლმე ან მათ გამოსარჩევად სხვა შეთანხმებებს მიმართავენ. სქოლასტიკოსების ლოგიკაში ა-ის ფაქტი ცნობილი იყო suppositio materialis სახელით. სიტყვა „ა." პირველად რ. *კარნაპმა* შემოიღო თანამედროვე ლოგიკაში ენობრივ გამოსახულებათა ამგვარი ხმარების აღსანიშნავად.

**ავტონომია** (ბერძნ. autonomia — თვითმმართველობა, დამოუკიდებლობა <*ავტო*... და ბერძნ. nomos — კანონი), 1. სუვერენული სახელმწიფოს ერთი ნაწილის განსაკუთრებული სამართლებრივი მდგომარეობა — თვითმმართველობის, სახელმწ. საკითხთა დამოუკიდებელი გადაწყვეტის უფლება. გათვალისწინებულია სახელმწ. კონსტიტუციით ან სხვა საკანონმდებლო აქტით. დიდი ოქტომბრის სოციალ. რევ. შედეგად წარმოიშვა და პირველსავე საბჭ. კონსტიტუციაში (1918) საკანონმდებლო წესით განმტკიცდა ახალი ტიპის ა. — საბჭოთა ა., რ-საც საფუძვლად დაედო ეროვნ. პრინციპი, მცირე ერების თვითგამორკვევის უფლება, ავტონ. ერთეულის ძირითადი მოსახლ. ეროვნ. და ყოფითი განსხვავებულობა იმ მოკავშირე რესპ. ძირითადი მოსახლეობისაგან, რ-შიაც იგი შედის.

საბჭ. ა-ში სახელმწ. ხელისუფლების, სახელმწ. მმართველობის, სასამართლოსა და პროკურატურის ორგანოები უპირატესად ძირითადი ეროვნების წარმომადგენელთაგან შედგება და მუშაობაში, როგორც წესი, იყენებს იმ ერის ენას, რ-იც ა-ის შექმნის საფუძველი იყო.

საბჭოთა ა. ორი ფორმისაა — პ ო ლ ი ტ ი კ უ რ ი და ა დ მ ი ნ ი ს ტ რ ა ც ი უ ლ ი. პოლიტ. ა-ს განასახიერებს *ავტონომიური საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკა* (ასსრ), — ეროვნ. სახელმწიფო, რ-საც აქვს თავისი კონსტიტუცია, ხელისუფლებისა და მმართველობის უმაღლ. ორგანოები, კანონმდებლობა და სხვ., ხოლო ადმინისტრაციულს — *ავტონომიური ოლქი* (აო) და *ნაციონალური ოკრუგი*, ეროვნ. ადმ.-ტერიტ. ერთეულები, რ-თა დამოუკიდებლობა მხოლოდ მმართველობის სფეროზე ვრცელდება. სსრკ-ში ამჟამად 20 ასსრ, 8 აო და 10 ნაციონალური ოკრუგია; რსფსრ-ში შედის 16 ასსრ, 5 აო და 10 ნაციონალური ოკრუგი, აზერბ. სსრ-ში — 1 ასსრ და 1 აო. უზბ. სსრ-ში — 1 ასსრ, ტაჯ. სსრ-ში — 1 აო; საქ. სსრ შემადგენლობაშია აფხ. ასსრ, აჭარის ასსრ და სამხრ. ოსეთის აო. თითოეული ასსრ, აო თუ ნაციონალური ოკრუგი შედის იმ მოკავშირე რესპუბლიკაში, რ-თანაც იგი დაკავშირებულია ტერიტორიულად და მჭიდრო ისტ., ეკონ. და კულტ. ურთიერთობით. თითოეული ავტონ. ერთეული იწოდება იმ ერის თუ ეთნ. ჯგუფის მიხედვით, რ-იც შეადგენს მოსახლეობის ძირითად ნაწილს.

საბჭოთა ა-ის ფორმათა სხვადასხვაობა განპირობებული იყო, პირველ ყოვლისა, საბჭ. კავშირის მრავალრიცხოვანი ერებისა და ეროვნებათა ეკონ., პოლიტ. და კულტ. განვითარების სხვადასხვა დონით. საბჭ. ა-მ უზრუნველყო ამ ერებისა და ეროვნებების ნაციონალური სახელმწიფოებრიობის შექმნა და ხელი შეუწყო მათ შორის ფაქტობრივი თანასწორობის დამყარებას. საბჭოთა ა-ის მნიშვნელოვანი თავისებურებაა მისი მოქნილობა. ამა თუ იმ ეროვნ. ერთეულის ზრდა-განვითარების შესაბამისად შეიძლება შეიცვალოს ა-ის ფორმა. მაგ., რსფსრ-ში ამჟამად შემავალი 16 ასსრ-იდან 11 ადრე აო იყო.

ა-ის, როგორც ერთა თვითგამორკვევის უფლების განხორციელების ერთ-ერთი ფორმის, თეორ. საფუძვლები ჯერ კიდევ ოქტ. რევოლუციამდე ჩამოაყალიბა ბოლშევიკების პარტიამ. ბოლშევიკების პოზიცია მკვეთრად განსხვავდებოდა II ინტერნაციონალის მოღვაწეთა (კ. რენერი, ო. ბაუერი) მოთხოვნისაგან ე. წ. „კულტურულ-ეროვნული ავტონომიის" შესახებ (იხ. *ეროვნული საკითხი*). საქართველოში 1905 რევ. დროიდან ეროვნ. ა-ის იდეას ავითარებდა სოციალისტ-ფედერალისტთა პარტია (ა. *ჯორჯაძე* და სხვ.), რ-იც ეროვნ. საკითხის გადაწყვეტას საერთოდ, და კერძოდ საქართველოში, საფუძვლად უდებდა „საერთო ნიადაგის" ანუ კლასთა ეროვნ. თანამშრომლობის თეორიას. ამ საკითხში ოპორტუნისტული პოზიცია დაიკავეს ქართვ. მენშევიკებმა, რ-ებიც „კულტ. ავტონომიის" მოთხოვნით კმაყოფილდებოდნენ. სოციალისტ-ფედერალისტთა პროგრამის ანტირევ.-ნაციონალისტური არსი და მენშევიკთა ოპორტუნიზმი ამხილეს ქართვ. ბოლშევიკებმა (კერძოდ ა. *წულუკიძემ*), რ-ებიც მტკიცედ იცავდნენ ხალხთა თვითგამორკვევის უფლებას.

ბ უ რ ჟ უ ა ზ ი უ ლ ს ა ხ ე ლ მ წ ი ფ ო შ ი ა. იშვიათი მოვლენაა: თვითგამორკვევის შესაძლებლობას მოკლებული მცირე ერი მხოლოდ ცალკეულ შემთხვევაში, ეროვნულ ურთიერთობათა უკიდურესი გამწვავებისას აღწევს იმას, რომ გაბატონებული ერის ბურჟუაზია დათმობაზე წავიდეს და შეიქმნას ავტონ. ერთეული, სადაც არჩევითი საკანონმდებლო ორგანოს უფლებამოსილება მაინც ფრიად შეზღუდულია (მაგ., ჩრდ. ირლანდიის ა. დიდი ბრიტანეთისა და ჩრდ. ირლანდიის გაერთიანებული სამეფოს ფარგლებში). ბურჟ. ა-ს იყენებენ აგრეთვე კოლონიური ბატონობის შესანიღბავად (ნიდერ. გვიანა, აშშ-თან „თავისუფლად შეერთებული სახელმწიფო" პუერტო-რიკო და სხვ.).

2. ზოგიერთ სახელმწიფოში ამა თუ იმ კორპორაციის ან დაწესებულებისათვის (მაგ., უნ-ტებისათვის) მინიჭებული თვითმმართველობის უფლება.

*ლიტ*.: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., ერთა თვითგამორკვევის უფლების შესახებ, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 20, გვ. 479—560; მ ი ს ი ვ ე, ეროვნებათა საკითხისათვის ანუ «ავტონომიზაციის» შესახებ, იქვე, ტ. 36, გვ. 588—696; მ ი ს ი ვ ე, თეზისები ნაციონალურ საკითხზე, იქვე, ტ. 19, გვ. 280—291; მ ი ს ი ვ ე, კრიტიკული შენიშვნები ნაციონალურ საკითხზე, იქვე, ტ. 20, გვ. 1—46; З л а т о п о л ь с к и й Д. Л., Государственное устройство СССР, М., 1960; м и с и в е, СССР — федеративное государство, М., 1967; Ч и с т я к о в О. И., Становление Российской федерации (1917—1922), М., 1966.
*გ. ინწკირველი.*

**ავტონომიზაცია განვითარების** (ბიოლ.), *ონტოგენეზის* ევოლუციის ფორმა,

**ავტონომიური ოლქი**

**რსფსრ**

ადიღე
მთიანი ალთაი
ებრაელთა აო
ყარაჩაი-ჩერქეზეთი
ხაკასეთი

**საქართველოს სსრ**

სამხრეთ ოსეთი

**აზერბაიჯანის სსრ**

მთიანი ყარაბაღი

**ტაჯიკეთის სსრ**

მთიანი ბადახშანი

**ავტონომიური საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკა**

**რსფსრ**

ბაშკირეთი
ბურიატეთი
დაღესტანი
თათრეთი
იაკუტია
კარელია
კომი
მარეთი
მორდვეთი
ტუვა
უდმურტეთი
ყაბარდო-ბალყარეთი
ყალმუხეთი
ჩაჩნეთ-ინგუშეთი
ჩრდილოეთ ოსეთი
ჩუვაშეთი

**საქართველოს სსრ**

აფხაზეთი
აჭარა

**აზერბაიჯანის სსრ**

ნახიჩევანი

**უზბეკეთის სსრ**

ყარაყალპაკეთი

---

რ-ის დროსაც განვითარებად ორგანიზმში მიმდინარე ფორმათწარმომქმნელ პროცესებზე სუსტდება გარემო ფაქტორების გავლენა. ა. გ. ევოლუციის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი მიმართულებაა; მცენარეული და ცხოველური ორგანიზმი თითქოს თავს აღწევს გარემოს ხანმოკლე და შემთხვევით გავლენას და უფრო ავტონომიური ხდება. ორგ. სიცოცხლის დაბალ საფეხურზე გარემო პირდაპირ გავლენას ახდენს ინდივიდებზე. შემდგომში დეტერმინირების როლი ძირითადად შინაგან ფაქტორებს ეკისრება და რეაქციის სპეციფიკას უფრო მეტად თვით ორგანიზმი განსაზღვრავს. ეს იმ ინდივიდების გადარჩევის შედეგია, რ-ებიც სხვებზე უკეთ რეაგირებენ გარემოს უფრო მუდმივ, მაშასადამე, ყველაზე საიმედო, ფაქტორებზე. ა. გ. განაპირობებს ფორმათწარმოქმნის სტაბილიზაციას, ზრდის ორგანიზმის მდგრადობას, პლასტიკურობას, ინდივიდუალური შეგუებულობის მნიშვნელობას.

**ავტონომიური ეთიკა,** ნორმატიული ეთიკა, რ-საც მორალური პრინციპები გამოჰყავს ზნეობის შინაგანი კანონებიდან. უპირისპირდება *ჰეტერონომიულ ეთიკას*: *ჰედონიზმს, ევდემონიზმს, უტილიტარიზმს,* რ-თა მიხედვით კრიტერიუმად ითვლება ტკბობა, ბედნიერება, სარგებლიანობა.

ა. ე-ის იდეა ეკუთვნის ი. *კანტს*, რ-იც ამტკიცებდა, რომ ქცევა მაშინ შეიძლება ჩაითვალოს ზნეობრივად, როცა მას ახლავს „მორალური კანონის პატივისცემა" და თავისუფალია პირადი დაინტერესებისაგან, პატივმოყვარეობისაგან და სხვ.; კანტის ფორმულას — „მოვალეობა მოვალეობისათვის" — ის აზრიც აქვს, რომ არ შეიძლება ზნეობრივი კანონის დამტკიცება ცდით, იგი თავისთავად ცხადი პრინციპია. ეს იდეა სხვადასხვაგვარად აისახა ეთიკის თანამედროვე ბურჟ. სკოლებში (*ინტუიტივიზმი,* ნეოპროტესტანტიზმი ეთიკაში).

ზნეობის ავტონომიურობის იდეას არ იზიარებს მარქსისტული ეთიკა, რ-იც იცავს ადამიანის მორალური სამყაროს ისტ.-სოც. ჩამოყალიბების თვალსაზრისს.

**ავტონომიური ოლქი** (აო), სსრ კავშირში ეროვნული ტერიტ. ერთეული, რ-საც ამა თუ იმ მოკავშირე რესპ. ფარგლებში მინიჭებული აქვს ადმ. *ავტონომია*. მის ეროვნ. ხასიათს განაპირობებს ძირითადი მოსახლეობის ეროვნ და ყოფითი განსხვავება მოკავშირე რესპ. ძირითადი მოსახლეობისაგან. აო-ის სახელმწ. ხელისუფლებისა და მმართველობის თუ სასამართლო ორგანოებში იყენებენ ოლქის ძირითადი მოსახლ. ენას; მის სამართლებრივ მდგომარეობას განსაზღვრავს მოკავშირე რესპ. კონსტიტუცია; გათვალისწინებულია, რომ აო წარუდგენს დასამტკიცებლად მოკავშირე რესპ. უმაღლეს საბჭოს დებულებას ავტონომიური ოლქის შესახებ. კონსტიტუციაში განსაზღვრულია აგრეთვე აო-ის სახელმწ. ხელისუფლების ორგანოთა არჩევის წესი და მათი კომპეტენცია, მმართველობის ორგანოთა სტრუქტურა და სხვა სახელმწ. ორგანოებთან მათი ურთიერთდამოკიდებულება. აო-ს აქვს განსაკუთრებული უფლება — თვითონ მოახდინოს საკუთარი ტერიტ. რ-ნული დაყოფა, დაადგინოს რ-ნების საზღვრები და დასამტკიცებლად წარუდგინოს მოკავშირე რესპ. უმაღლეს საბჭოს პრეზიდიუმს. თუ არ იქნა აო-ს თანხმობა, მისი ტერიტ. შეცვლა არ შეიძლება.

ამჟამად სსრკ-ში არის 8 აო, მათგან 5 — რსფსრ სხვადასხვა მხარის შემადგენლობაში: ადიღეს აო — კრასნოდარის მხარეში, მთიანი ალთაის აო — ალთაის მხარეში, ებრაელთა აო — ხაბაროვსკის მხარეში, ყარაჩაი-ჩერქეზეთის აო — სტავროპოლის მხარეში, ხაკასეთის აო — კრასნოიარსკის მხარეში. საქ. სსრ-ში შედის სამხრეთ ოსეთის აო, აზერბ. სსრ-ში — მთიანი ყარაბაღის აო და ტაჯიკეთის სსრ-ში — მთიანი ბადახშანის აო. რსფსრ-ის მხარეებში შემავალ აო-ებს აქვთ რსფსრ სახელმწ. ხელისუფლებისა და მმართველობის ორგანოებთან უშუალო ურთიერთობის უფლება. სსრკ უმაღლესი საბჭოს ეროვნებათა საბჭოში თითოეული აო წარმოდგენილია 5 დეპუტატით, რ-თა მეშვეობითაც შესაძლებელი ხდება აო-ის სპეციფ. ინტერესების გათვალისწინება საერთო-საკავშ. მასშტაბით.

**ავტონომიური საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკა** (ასსრ), ამა თუ იმ მოკავშირე რესპ. ფარგლებში პოლიტ. ავტონ. საწყისებზე შექმნილი საბჭოთა სოციალისტური ეროვნული სახელმწიფო. ასსრ სახელმწიფოებრიობა იმით გამოიხატება, რომ მას აქვს თავისი ტერიტ., კონსტიტუცია და კანონმდებლობა, სახელმწ. ხელისუფლებისა და მმართველობის უმაღლესი ორგანოები (უმაღლესი საბჭო და მისი პრეზიდიუმი, მინისტრთა საბჭო), უმაღლესი სასამართლო, სამინისტროები და სხვა ცენტრ. უწყებანი. ასსრ ტერიტ. არ შეიძლება შეიცვალოს, თუ არ იქნა მისი თანხმობა. ასსრ უფლებამოსილია გადაწყვიტოს ეკონ. და სოც.-კულტ. მშენებლობის საკითხები: იგი ამტკიცებს თავის სახ.-სამ. გეგმასა და ბიუჯეტს, სსრკ და მოკავშირე რესპ. კანონმდებლობის შესაბამისად აწესებს ადგილ. გადასახადებს, წარმართავს ადგილ. დაქვემდებარების სამრეწვ., სას.-სამ. და სავაჭრო საწარმოთა მუშაობას და ა. შ., მაგრამ ასსრ სუვერენული სახელმწიფო არ არის. მას არა აქვს სსრკ-იდან გასვლის უფლება (შეუძლია მხოლოდ გადავიდეს ერთი მოკავშირე რესპუბლიკიდან მეორეში, თუ ორივე რესპ. თანახმაა და თუ სსრკ უმაღლესი საბჭო მიიღებს სათანადო გადაწყვეტილებას), ასსრ ვერ დაამყარებს უშუალო ურთიერთობას უცხო სახელმწიფოებთან; მოკავშირე რესპ., რ-ის ფარგლებშიც იგი არსებობს, ამტკიცებს მის კონსტიტუციას, განსაზღვრავს ხელისუფლებისა და მმართველობის ორგანოთა სისტემას, ამტკიცებს ადმ.-ტერ. დაყოფას, კონტროლს უწევს ეკონ. და სოც.-კულტ. მშენებლობას. ასსრ-ში მოქმედებს ამ მოკავშირე რესპ. სისხლის, სამოქალაქო სამართლისა და სხვ. კოდექსები; ასსრ კანონები უნდა შეესაბამებოდეს სსრკ და მოკავშირე რესპ კანონებს.

ამჟამად სსრკ-ში არის 20 ასსრ. მათგან 16 (ბაშკირეთის, ბურიატთა, დაღესტნის, თათრეთის, იაკუტიის, კარელიის, კომის, მარეთის, მორდვეთის, ტუვის, უდმურტეთის, ყაბარდო-ბალყარეთის, ყალმუხეთის, ჩაჩნეთ-ინგუშეთის, ჩრდილოეთ ოსეთის, ჩუვაშეთის ასსრ-ები) — რსფსრ შემადგენლობაში, ორი (აფხაზეთის ასსრ და აჭარის ასსრ) — საქ. სსრ-ში, ერთი (ნახიჩევანის ასსრ) — აზერბ. სსრ-ში და ერთიც (ყარაყალპაკეთის ასსრ) — უზბ. სსრ-ში. თითოეული ასსრ სსრკ უმაღლესი საბჭოს ეროვნ. საბჭოში წარმოდგენილია 11 დეპუტატით, რაც ასსრ სპეციფ. ინტერესების საერთო-საკავშ. მასშტაბით გათვალისწინების გარანტიას იძლევა. გარდა ამისა, თითოეული ასსრ თავ-რის მოადგილის სახით არის წარმოდგენილი იმ მოკავშირე რესპ. უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმში, რ-ის შემადგენლობაშიც არის ეს ასსრ.

**ავტონომიურობა** ბ მ უ ლ ი რ ე გ უ ლ ი რ ე ბ ი ს ს ი ს ტ ე მ ე ბ შ ი, ერთი რომელიმე მართული სიდიდის დამოუკიდებლობა სხვა მართულ სიდიდეთა ცვლილებისაგან. ა-ის პირობის შესასრულებლად სისტემაში შემავალ რეგულატორებს შორის ამყარებენ ჯვარედინ კავშირებს, რაც ერთ-ერთი სარეგულირებელი სიდიდის ცვლილებისას დანარჩენი სიდიდეების ცვლილებათა სტაბილიზაციის საშუალებას იძლევა, მიუხედავად იმისა, რომ ყველა სიდიდე ერთმანეთთან სარეგულირებელი ობიექტის მეშვეობით არის დაკავშირებული. ა-ის პრინციპს იყენებენ ტურბინების, საქვაბე დანადგარების, თვითმფრინავების ტურბოხრახნიან და ტურბორეაქტიულ ძრავათა რეგულირების სისტემებში და სხვ.

**ავტოოპერატორი** ჰ ი დ რ ო ე ლ ე ქ ტ რ ო ს ა დ გ უ რ ი ს ა, მრავალაგრეგატიანი ჰიდროელექტროსადგურის (ჰესის) ავტომ. მართვის კომპლექსური სისტემა. ა. განსაზღვრავს მომუშავე აგრეგატების ოპტიმალურ რაოდენობას და ისე ანაწილებს მათ შორის დატვირთვას, რომ უზრუნველყოფილ იქნეს ჰესის მაქს. მარგი ქმედების კოეფიციენტი. ოპტიმალური რეჟიმის გაანგარიშება თითოეული აგრეგატის საექსპლუატაციო მახასიათებლების მიხედვით გამომთვლელ მანქანაზე ხდება, მიღებული შედეგების რეალიზაცია კი ა-ის პროგრამული რეგულატორით. ინფორმაციის წარმოდგენის ფორმით განასხვავებენ ანალოგურ და ციფრულ ა-ს. ა ნ ა ლ ო გ უ რ ა-ს აგრეგატთა მახასიათებლები არაწრფივი ელემენტების მეშვეობით გადაეცემა. ამ ტიპის ა-ის ძირითადი ნაკლი ის არის, რომ აგრეგატების მორიგეობით ამუშავებას ოპერატორი განსაზღვრავს; გარდა ამისა, მისი ნაკლია მახასიათებელთა მიწოდების მცირე სიზუსტე, ხოლო ღირსება — სიმარტივე, დიდი საიმედოობა და სიიაფე. ანალოგურ ა-ს შეზღუდული ამოცანების გადაწყვეტა შეუძლია. მას მხოლოდ ჰესებზე იყენებენ.

ც ი ფ რ უ ლ ი ტიპის ა. შეიცავს მმართველ ციფრულ გამომთვლელ მანქანას; აგრეგატების მახასიათებლები და სხვა მონაცემები დაპროგრამებულია და მანქანის „მეხსიერების ბლოკში" ინახება. ციფრული ა-ის ღირსება ის არის, რომ მას შეუძლია როგორც მრავალაგრეგატიანი მძლავრი ჰესის რეჟიმის ავტომ. მართვა, ისე ცენტრ. სადისპეტჩერო პუნქტის მმართველ მანქანებთან ერთად ენერგოსისტემებისა და ენერგოგაერთიანებების ამოცანათა კომპლექსის გადაწყვეტა.

**ავტოპილოტი** (*ავტო*... და ფრანგ. pilote — მძღოლი), საფრენი აპარატის (თვითმფრინავი, შვეულმფრენი, მართული ჭურვი და სხვ.) ავტომ. მართვის მოწყობილობა. თავდაპირველად განკუთვნილი იყო მხოლოდ თვითმფრინავის კუთხური მოძრაობის (მოძრაობა მასის ცენტრის მიმართ) სტაბილიზაციისათვის, რაც მფრინავის მონაწილეობის გარეშე ფრენის მოცემული რეჟიმის შენარჩუნების საშუალებას იძლეოდა. თანამედროვე ა. ავტომატიზებული სისტემაა, რ-იც მართავს საფრენ აპარატს არა მარტო მისი მასის ცენტრის მიმართ, არამედ თვით მასის ცენტრსაც, რაც ფრენის ყველა რეჟიმის ავტომატიზაციის საშუალებას იძლევა. ასეთი ა. ავტომატურად მართავს საფრენი აპარატის საჭეებსა და ძრავებს და შესაძლებელს ხდის სხვადასხვა კლასის უპილოტო საფრენი აპარატის (რაკეტა, თვით-




ავტოპილოტის ბლოკ-სქემა: 1. გიროვერტიკალი; 2. საკურსო სისტემა; 3. სიჩქარეთა გიროსკოპები; 4. ასტროკომპასი; 5. სიჩქარის საზომი; 6. სიმაღლის საზომი; 7. სანავიგაციო ავტომატი; 8. სამიზნო; 9. დაჯდომის რადიოსისტემა; 10. გარდამქნელი; 11. გამოსათვლელი მოწყობილობა; 12. მართვის პულტი: 13. რეჟიმების მავალებელი; 14 მაძლიერებელი; 15. საჭის მანქანა.



ავტოჟირი.

მფრინავი, ჭურვი, დედამიწის ხელოვნური თანამგზავრი და ა. შ.) ფრენას.

თვითმფრინავის ა. შედგება ურთიერთმსგავსი პრინციპით მოქმედი სხვადასხვა ავტომატებისაგან (კურსის, გრძივ-განივი დახრილობის, სიჩქარის, სიმაღლის და სხვ. ავტომატები), რ-თა ერთობლივი მუშაობა უზრუნველყოფს ფრენის მართვასა და სტაბილიზაციას (ნახ.). ყოველი ავტომატის გრძნობიერი ელემენტი ზომავს ფრენის რეჟიმის ერთ გარკვეულ პარამეტრს (მაგ., სიმაღლეს ან კურსს) და გამოიმუშავებს სათანადო სიგნალს. სიგნალებს გამოიმუშავებს ფრენის რეჟიმის მავალებელიც. თითოეული სიგნალი შეესაბამება რეგულირების გარკვეული პარამეტრის საჭირო მნიშვნელობას. გამოსათვლელ მოწყობილობაში სიგნალები ერთმანეთს შეედარება და მიღებული სხვაობა (გაუთანხმოება) გაძლიერების შემდეგ გადაეცემა ა-ის საჭის მანქანას, რ-იც გადახრის თვითმფრინავის სათანადო საჭეს ან ძრავას სამართ ორგანოს. ასე იცვლება ფრენის რეჟიმი. როდესაც ეს რეჟიმი დასახულს მიაღწევს, გაუთანხმოების სიგნალი ისპობა, საჭის მანქანა წყვეტს მოძრაობას და წონასწორობა მყარდება. საფრენი აპარატების ავტომ. მართვის სისტემის მდგრადობისა და გარდამავალი პროცესების სწრაფი დამთავრებისათვის იყენებენ უარყოფით უკუკავშირს ან არეგულირებენ ამ უკანასკნელთა სარეგულირებელ პარამეტრებს წარმოებულების მიხედვით. ა. ავტომატების გარდა შეიცავს მართვისა და რეგულირების სისტემებს.

*ლიტ.*: Боднер В. А., Теория автоматического управления полетом, М., 1964.

**ავტოპორტრეტი,** მხატვრის მიერ შექმნილი თავისი პორტრეტი (ჩვეულებრივ სარკის მეშვეობით). ა-ში მხატვარი იძლევა საკუთარი პიროვნების, შემოქმედებითი პრინციპებისა და მსოფლმხედველობის შეფასებას. ა-ის შექმნა მხატვრებმა ჯერ კიდევ ანტიკურ ხანაში დაიწყეს (ფიდიასი); შუა სს. მხატვრებს (მაზაჩო, დომენიკო გირლანდაიო, ბოტიჩელი) რელიგიურ სიუჟეტურ კომპოზიციებში შეჰქონდათ თავისი გამოსახულება. მაგრამ ა., როგორც პორტრეტული ჟანრის სახესხვაობა, XVI ს-ში ჩამოყალიბდა. მხატვრის პიროვნების საზ. მნიშვნელობის ზრდაზე მეტყველებენ აღორძინების დიდი მხატვრების (ლეონარდო და ვინჩი, დიურერი, ტიციანი, რუბენსი, ველასკესი და სხვ.) ა-ები. შემოქმედსა და გარემოს შორის არსებული დრამატული წინააღმდეგობა გამოიხატა რემბრანდტის ა-ებში. პუსენი, შარდენი, ენგრი თავიანთ ა-ებში ადამიანის სულიერი სამყაროს რაციონალისტურ საწყისებს ავლენდნენ, რომანტიკოსები (ჟერიკო, დელაკრუა) კი ხაზს უსვამდნენ მის ემოციურ მხარეს. მხატვრის შინაგან სამყაროს დიდი ექსპრესულობით გამოხატავს ვან-გოგის ა.; შუა სს. ქართულ ხელოვნებაში იშვიათად, მაგრამ მაინც გვხვდება მხატვრის გამოსახულება (ოშკის ტაძრის რელიეფი გრიგოლ ოშკელის გამოსახულებით, მ. თავაქარაშვილის მინიატიურა მხატვრის გამოსახულებით). პირველი ქართული ა. ეკუთვნის გ. მაისურაძეს, ფსიქოლ. ა-ების სერია შექმნა დ. კაკაბაძემ.

ილუსტრაცია — იხ. ჩანართი I — II, გვ. 112.



ავტოპორტრეტი. კალიგრაფ-მხატვრის მამუკა თავაქარაშვილის ავტოპორტრეტი, «ვეფხისტყაოსნის» ხელნაწერი. 1646. საქ. სსრ მეცნიერებათა აკადემიის ხელნაწერთა ინსტიტუტი.

**ავტოპროფილაქტორიუმი,** ავტომობილის ტექნიკური მომსახურების სადგურის გავრცელებული სახელწოდება.

**ავტოჟირი,** (ფრანგ. autogyre<*ავტო*... და gyros — წრე, ბრუნვა), ჰაერზე მძიმე ხრახნფრთიანი საფრენი აპარატი, რ-ის ამწევ ძალას შემხვედრი ჰაერის ნაკადის გავლენით წარმოქმნის ვერტ. ღერძის ირგვლივ თავისუფლად მბრუნავი ხრახნ-როტორი. წინსვლით მოძრაობას აპარატს ანიჭებს ჰორიზ. ღერძის ირგვლივ საავიაციო ძრავას საშუალებით მბრუნავი ხრახნი. გამოიგონა ესპ. ინჟ. ხ. დე ლა სიერვამ (1922). ა. შეცვალა მსგავსი პრინციპით მომუშავე უფრო სრულყოფილმა საფრენმა აპარატმა — შვეულმფრენმა.

**ავტორადიოგრაფია,** იხ. *რადიოავტოგრაფია*.

**ავტორეფერატი** (*ავტო*... და ლათ. refero — მოვახსენებ, ვაუწყებ), სამეცნ. ნაშრომის მოკლე შინაარსი, თვით ავტორის მიერვე დაწერილი (მაგ., დისერტაციის ა.).

**ავტორი** [ლათ. au(c)tor], ლიტ-რისა და ხელოვნების ნაწარმოების ან სამეცნ. ნაშრომის შემქმნელი; გამომგონებელი.

**ავტორიზებული თარგმანი,** ავტორის ნებართვით შესრულებული ან მის მიერ მოწონებული *თარგმანი*. თვით ავტორის შესრულებულ თარგმანს ავტორისეული თარგმანი ეწოდება.

**ავტორიტარიზმი** (ლათ. auctoritas — ძალაუფლება, ზეგავლენა), ანტიდემოკრ. პოლიტ. რეჟიმი, რ-იც ემყარება ხელისუფლების სათავეში მდგომი პირის ავტორიტეტს და მისდამი უსიტყვო მორჩილებას მოითხოვს. ა-ის პირობებში წარმომადგენლობით ორგანოებს მნიშვნელობა დაკარგული აქვს; ხელისუფლებისა და მმართველობის ორგანოები აგებულია სამხ.-ბიუროკრ. ცენტრალიზმის პრინციპზე, პოლიტ. ოპოზიცია დათრგუნვილია ტერორ. მეთოდების გამოყენებით (ნაცისტურ-ფაშისტური რეჟიმი გერმანიაში, იტალიასა და ესპანეთში), უზენაესი ხელისუფლება სინამდვილეში „ლიდერის" ხელშია. ე.წ. ავტორიტარული თეორიები ცდილობენ გაამართლონ ასეთი რეჟიმი, დაასაბუთონ უზენაესი ხელისუფლისა და მმართველი ელიტის განდიდების საჭიროება. მათი მტკიცებით, ბუნებრივი კანონია „უკეთესებისა" და „ძლიერების" ბატონობა „ნაკლებად ნიჭიერებსა" და „სუსტებზე", რადგან მოსახლ. უნარი არა აქვს გონივრულად გამოიყენოს დემოკრ. უფლებანი და თავისუფლებანი. ა-ის იდეებს ავითარებდნენ *ჰერაკლიტე, ჰობსი, ნიცშე* და სხვა.; „ძლიერი პიროვნების" ხელისუფლების აპოლოგიაც უახლეს ბურჟ. თეორიებში არსებითად ა-ის ქადაგებაა. ავტორიტარული ტენდენციები დღესაც მოქმედებენ, რასაც მოწმობს ზოგიერთ ქვეყანაში სამხ.-პოლიტ. გადატრიალება, ნეონაციზმისა და ნეოფაშიზმის აღორძინება და სხვ.; ა-ის იდეები რასიზმისა და კოლონიალიზმის გამართლებას ემსახურება.

**ავტორიტეტი** (გერმ. Autorität<ლათ. auctoritas — ძალაუფლება, გავლენა), პიროვნების, ადამიანთა ჯგუფის ან სოც. ინსტიტუტის ზეგავლენა პიროვნებაზე ან ადამიანთა ჯგუფზე ცხოვრების რომელიმე სფეროში, რაც ემყარება პიროვნების, ადამიანთა ჯგუფის ან სოც. ინსტიტუტის ღირსებათა აღიარებას. მაგ., მასწავლებლის ა. ემყარება მისი ცოდნის, მორალური სიწმინდის აღიარებას და ა. შ., გადაწყვეტილების მიღებისას ა. გამოიხატება სხვისადმი უკრიტიკო ნდობით — შვილი ენდობა მშობელს (მშობლის ა-ს), მოსწავლე — მასწავლებელს, შეგირდი — ოსტატს, ამომრჩეველი — თავისი პარტიის ბელადს. ა. არის გავლენა, ძალა, რ-საც ნებაყოფლობით ემორჩილება მის სისწორესა და სამართლიანობაში დარწმუნებული პიროვნება. ა. სხვა ადამიანის თანხმობის ძალდაუტანებლად მოპოვების, მისი შეხედულების, ქცევის წარმართვის უნარია.

ადამიანთა წინაშე მუდამ დგას ამოცანა, ამოირჩიოს ესა თუ ის ქცევა, მიიღოს ესა თუ ის გადაწყვეტილება. ცხოვრების სირთულის გამო მოსალოდნელი შედეგების ბოლომდე გათვალისწინება ყოველთვის ვერ ხერხდება. მაშინ ადამიანი ემყარება გარკვეული პირის, საზ. ნორმის ან სოც. ინსტიტუტის ა-ს და ისე იღებს გადაწყვეტილებას. ადამიანის დამორჩილება ა-დმი არ ეწინააღმდეგება პიროვნების თავისუფლებას. ფ. ენგელსი წერდა: „უაზრობაა ავტორიტეტის პრინციპი აბსოლუტურად ცუდად დავსახოთ, ხოლო ავტონომიისა აბსოლუტურად კარგ პრინციპად ვაღიაროთ" („ავტორიტეტის შესახებ", მარქსი კ. და ენგელსი ფ., რჩ. ნაწერები ორ ტომად, ტ. 1, თბ., 1963, გვ. 744.). ენგელსის აზრით, ა. აუცილებელია ყოველი სოც. წყობისათვის, თუმცა ეს არ გულისხმობს მის წინაშე ცრუმორწმუნეობრივ ქედის მოხრას, ვინმეს ან რამის კულტად გადაქცევას, გაფეტიშებას. ასევე აფასებდა ა-ის მნიშვნელობას ვ. ი. ლენინი.

ა-ის ფორმები, ძალა და მნიშვნელობა, ა-დმი მორჩილება დამოკიდებულია სოც.-ისტ. იდეოლოგიურ პირობებზე.

**ავტორ-მთქმელი,** ქართულ ფოლკლორისტიკაში მიღებული ტერმინი, აღნიშნავს ფოლკლორულ ნაწარმოებთა ისეთ შემსრულებელს, მთქმელს, რ-საც საკუთარი რეპერტუარიც მოეპოვება. ა-ის მიერ გამოთქმული ტექსტი ფოლკლორული ტრადიციის საფუძველზეა შექმნილი და განსაზღვრულია ზეპირსიტყვიერების სპეციფიკით. ზეპირად გავრცელების შედეგად ა-ის შემოქმედების ნაწილი ხშირად ფოლკლორის კუთვნილებად იქცევა.

*ლიტ.*: ჩიქოვანი მ., ქართული ხალხური სიტყვიერების ისტორია, თბ., 1956.

**ავტორხევა,** არამილევადი რხევა, რ-საც რაიმე რხევითს სისტემაში გარეშე პერიოდული ზემოქმედებისაგან დამოუკიდებლად შეუძლია იარსებოს და რ-ის ამპლიტუდა და პერიოდი (სიხშირე) თვით ამ სისტემის თვისებებით არის განპირობებული. ამით განსხვავდება ა. იძულებითი რხევისაგან, რ-ის ამპლიტუდასა და პერიოდს გარეშე ზემოქმედება განსაზღვრავს. ა. განსხვავდება თავისუფალი რხევისგანაც, რადგან თავისუფალი რხევა მილევადია და მისი ამპლიტუდა დამოკიდებულია საწყის „ბიძგზე".

რხევა რომ არამილევადი იყოს, საჭიროა წყაროდან მიღებული ენერგია თვით სისტემაში ანაზღაურებდეს ენერგიის დანაკარგს. ასეთი სრული ანაზღაურება რხევის ყოველ პერიოდში ხდება. რხევის ამპლიტუდის იმ მნიშვნელობას, რ-თვისაც რხევის მთელი პერიოდის განმავლობაში დანაკარგი ანაზღაურდება, სტაციონარული ეწოდება. მიღებულ და დაკარგულ ენერგიას შორის ასეთი ბალანსის დამყარება შესაძლებელია მხოლოდ ამპლიტუდის გარკვეული მნიშვნელობისათვის (უმარტივეს შემთხვევაში მხოლოდ ერთი მნიშვნელობისათვის).

სისტემებს, რ-ებშიც ა. წარმოიქმნება, ავტორხევითი სისტემები ეწოდება. ამ სისტემებში უმეტესად სამი ელემენტი შედის: რხევითი სისტემა (ვიწრო გაგებით), ენერგიის წყარო და ენერგიის წყაროდან რხევითს სისტემაში ენერგიის მიწოდების მარეგულირებელი მოწყობილობა. მაგ., საათის ბალანსირი წარმოადგენს რხევით სისტემას, ზამბარა — ენერგიის წყაროს, ხოლო ანკერული სვლა — წყაროდან სისტემაში ენერგიის მიწოდების მარეგულირებელ მექანიზმს. საათის ბალანსირი ასრულებს ა-ს

საათის მექანიზმის თვისებით განსაზღვრული ამპლიტუდით.

**ავტოსადგური,** სატრანსპორტო ორგანიზაცია, რ-იც ემსახურება მგზავრების საქალაქთაშორისო და საგარეუბნო მიმოსვლას ან ტვირთის გადაზიდვას. სამგზავრო ა. შენდება ავტობუსთა მიმოსვლის როგორც სატრანზიტო, ისე საბოლოო პუნქტებში და შედის საავტ. გზების ნაგებობათა კომპლექსში. სამგზავრო ა. მოიცავს სამგზავრო შენობის ბაქანს, ავტობუსების გასაჩერებელ მოედანს და სხვ.; ა-ის მუშაობის მაჩვენებელია მგზავრთა სადღეღამისო და ავტობუსების საათობრივი მიმოსვლა. სატვირთო ა-ის ამოცანაა ტვირთის საქალაქთაშორისო რეგულ. გადაზიდვის ორგანიზაცია. ასეთ სადგურებს აგებენ დიდ ქალაქებსა და სამრეწვ. ცენტრებში, საავტ. გზების მახლობლად, რკინიგზის სადგურებთან ან საზღვაო და სამდინარო ნავსადგურებთან. სატვირთო ა-ს თავისი ავტოტრანსპ. არა აქვს და ტვირთის გადასაზიდად საჭირო სატრანსპ. საშუალებებს მოთხოვნის საფუძველზე იღებს საერთო სარგებლობის ავტომეურნეობიდან. სატვირთო ა. სამეურნეო ანგარიშზეა.

**ავტოსამოდელო სპორტი,** ტექნიკური სპორტის სახეობა, ავტომობილის მოდელების აგება და საგანგებო ტრასებზე გამოცდა. ა. ს. ევროპაში დაინერგა XX ს. 40-იან წწ-ში, სსრ კავშირში — 1956. 1957-იდან ყოველწლიურად ეწყობა საკავშირო შეჯიბრებები, 1964-იდან — მოსწავლეთა საკავშირო შეჯიბრებებიც. 1963 ა. ს. შეიტანეს *ერთიან საკავშირო სპორტულ კლასიფიკაციაში.* მოდელები სხვადასხვა სახისაა: შიგაწვისძრავიანი, ელექტროძრავიანი, რეზინისძრავიანი და რადიოსამართი. შიგაწვისძრავიანი მოდელები იყოფა სარბოლ, საპაეროხრახნიან და კოპიო-მოდელებად. შეჯიბრება ტარდება დაახლ. 20 *მ* დიამეტრის მქონე წრიულ ბეტონის ტრასაზე — კორდოდრომზე. შეჯიბრების დისტანციებია 250, 500, 1000 და 2000 *მ*, რადიოსამართი მოდელებისათვის — 100 *მ*, რეზინისძრავიანი მოდელებისათვისაც 100 *მ*, ოღონდ როგორც წრიულ, ისე სწორხაზოვან ტრასებზე. ა. ს-ს ხელმძღვანელობს სსრკ ავტოსამოდელო სპორტის ფედერაცია, რ-იც 1968-იდან ავტოსამოდელო სპორტის ევრ. ფედერაციის (ფემა) წევრია. შეჯიბრებებს აწყობს არმიის, ავიაციისა და ფლოტის ხელშემწყობი ნებაყოფლობითი საზ-ბის ცენტრ. სპორტ. ავტოსამოდელო კლუბიც.

**ავტოსატვირთველი,** თვითმავალი ამწე-სატრანსპორტო მანქანა. იყენებენ ყოველგვარი ტრანსპორტის დასატვირთ-გადმოსატვირთად, აგრეთვე ტვირთის გადასაადგილებლად სატვირთო ეზოს ტერიტორიაზე, სამშენებლო მოედანზე და სხვ.; მისი მთავარი მუშა ორგანოა ჩანგლური სატაცი, რ-ის მეშვეობითაც გადააქვთ მძიმე და შეფუთული ტვირთი. ა-ის საცვლელ სამუშაო სამარჯვთა კომპლექტში შედის აგრეთვე ჩამჩა, ისარი, ყბებიანი სატაცი და სხვ.; სსრკ-ში უშვებენ სხვადასხვა ტვირთამწეობის (3 *ტ*, 5 *ტ* და სხვ.) ა-ს.


ავტოსატვირთველი.

**ავტოსატრანსპორტო სამსახური** (სამხ.), საბჭ. შეიარაღებული ძალების ზურგის ერთ-ერთი სამსახური. მისი დანიშნულებაა ჯარების გადაყვანა, სამხ. ტვირთის გადაზიდვა, ავადმყოფებისა და დაჭრილთა, აგრეთვე მწყობრიდან გამოსული ტექნიკის ევაკუაცია; ა. ს-ის ხელმძღვანელობით ხდება *საავტომობილო ჯარების* პირადი შემადგენლობის მომზადება.

**ავტოსატრანსპორტო საწარმო,** ავტობაზა, ავტომეურნეობა, ავტოსატრანსპორტო კანტორა, ავტოკოლონა, ავტოკომბინატი, ავტოპარკი, ავტოგარაჟი და სხვ., სამეურნეო ანგარიშზე მყოფი პირველადი სახელმწიფოებრივი სატრანსპ. საწარმო სსრკ-ში. ემსახურება მგზავრების გადაყვანასა და ტვირთის გადაზიდვას, უზრუნველყოფს სატრანსპ. საშუალებათა შენახვას, მიმდინარე (საექსპლუატაციო) რემონტს და ტექ. მომსახურებას, ამარაგებს ტრანსპორტს საექსპლუატაციო მასალით. სატრანსპ. სამუშაოს ხასიათის მიხედვით განასხვავებენ სატვირთო, სამგზავრო (ავტობუსების, ტაქსომოტორების), შერეულ და სპეც. დანიშნულების (სასწრაფო სამედ. დახმარების, დაგვა-დასუფთავების, კომუნალური და სხვ.) ა. ს., დაქვემდებარების მიხედვით კი — საერთო სარგებლობისა და უწყებრივს. საერთო სარგებლობის ა. ს. ექვემდებარება მოკავშირე რესპუბლიკათა საავტ. ტრანსპ. სამინისტროებს, გადააქვს მასობრივი ტვირთი და გადაჰყავს მგზავრები. ეკონომიკურად მაღალეფექტურია, რადგან ტრანსპორტირება საერთო სარგებლობის ა. ს-ს ძირითადი საქმიანობაა. უწყებრივი ა. ს. უზრუნველყოფს შესაბამისი სამინისტროებისა ან უწყებების ტვირთის გადაზიდვას საკუთარი სატრანსპ. საშუალებებით, ემსახურება კონკრ. სამრეწვ., სას.-სამ., სამშენებლო ან სხვ. დარგის საწარმოს (უპირატესად ტვირთის ტექნოლ. გადაზიდვა) და ახდენს საერთო სარგებლობის ა. ს-თან თავისი მუშაობის კოოპერირებას. სატვირთო ა. ს-ს აქვს სადისპეტჩერო აპარატი, რ-იც განაგებს მის მთელ სამეურნეო საქმიანობას — აკვირდება და სწავლობს ტვირთის ნაკადს, საწარმოთა სატრანსპ. კავშირს, დებს ხელშეკრულებას ტვირთის გამგზავნთან, აძლევს დავალებას შოფრებს და ამოწმებს მანქანების მუშაობას ხაზზე. სამგზავრო ა. ს. კი შეისწავლის მოსახლ. მიმოსვლას ტრანსპორტით, მგზავრთა გადაყვანის მიმართულებასა და დროს, ადგენს მარშრუტებს, ავტობუსების მოძრაობის გრაფიკს, აწესებს სამგზავრო ტაქსების სადგომთა ქსელს და აკონტროლებს შოფრების მუშაობას. საავტ. ტრანსპ. განვითარებასთან ერთად ფართოვდება ა. ს-ებიც. დიდ ქალაქებში არის ა. ს-ები, რ-თა პარკში 1000-ზე მეტი ავტომანქანაა. სოციალ. ქვეყნებშიც არსებობს საერთო სარგებლობისა და უწყებრივი ა. ს-ები. კაპიტალ. ქვეყნებში ავტომანქანების მნიშვნელოვანი ნაწილი კერძო პირების, საწარმოებისა და ფერმერების ხელშია. ამასთანავე არის ა. ს-ები, რ-თა უმთავრესი საქმიანობა, მიუხედავად უწყებრივი დაქვემდებარებისა, მგზავრების გადაყვანა და ტვირთის გადაზიდვაა. იხ. აგრეთვე *საავტომობილო ტრანსპორტი.*

**ავტოსატრაქტორო სამსახური** (სამხ.), საბჭ. შეიარაღებული ძალების ზურგის ერთ-ერთი სამსახური. მისი დანიშნულებაა მოამარაგოს ჯარი ავტოსატრაქტორო ტექნიკით, უზრუნველყოს ამ ტექნიკის სწორი გამოყენება, მომსახურება, შენახვა, შეკეთება და ევაკუაცია. ა. ს. ხელმძღვანელობს ჯარის ავტოსატრაქტორო წვრთნას, სამხ. მეავტომობილეთა საინჟინრო-ტექ. კადრებისა და მეთაურთა მომზადებას.

**ავტოსატრაქტორო ტექნიკა** სამხედრო საქმეში, ყველა სახის ავტომობილი, მუხლუხა და თვლიანი საწევრები, ტრანსპორტიორები, ტრაქტორები, ავტოსატრაქტორო მისაბმელები, რ-ებითაც შეიარაღებულია ჯარი საბრძოლო მოქმედების უზრუნველსაყოფად. დანიშნულების მიხედვით ეს მანქანები შემდეგი სახისაა: საბრძოლო — ზედ დაყენებული ან მისაბმელი საბრძოლო ტექნიკით; სასწავლო-საბრძოლო — პირადი შემადგენლობის (ეკიპაჟის, მძღოლების) საბრძოლო მომზადებისათვის; სამწყობრო — პირადი შემადგენლობის გადასაყვანად, აგრეთვე იარაღის, საბრძოლო მასალისა და სატაბელე ქონების გადასაზიდად; სატრანსპ. — ჯარის სამეურნ. ტექ. და სხვ. სახის მომსახურებისათვის; სასწავლო — პირადი შემადგენლობის საწვრთნელად მანქანის მართვაში.

**ავტოსტერილობა** (*ავტო...* და ლათ. sterilis — უნაყოფო), თვითუნაყოფობა მცენარისა, მტვრის მარცვლის გაუღივებლობა ამავე ყვავილის, ამ მცენარის სხვა ყვავილის ანდა ამავე ჯიშის სხვა მცენარის ყვავილის დინგზე მოხვედრისას. ახასიათებს ვაშლს, მსხალს, ალუბალს, ჭვავს, ჭარხალსა და სხვ. ჯვარედინმტვერია მცენარეებს. ზოგჯერ ა. არ ვლინდება ერთი და იმავე სახეობის ყველა სახესხვაობასა ან რასაში და მცენარის განვითარების ეტაპზეა დამოკიდებული — უფრო მკვეთრად გამოიხატება ყვავილობის დასაწყისში. შდრ. *ავტოფერტილობა.*

**ავტოსტილია** (*ავტო...* და ბერძნ. stylos — სვეტი, საყრდენი), პირველადი ზედა ყბის (სასაკვადრატული ხრტილის) უშუალო შეერთება ტვინის ქალასთან. ახასიათებს ზოგიერთ თევზს (მთელთავიანებსა და ორგვარადმსუნთქავებს). ხმელეთის ყველა ხერხემლიანსა და ადამიანს. ა-ის დროს სრულიად გამქრალია ყბის აპარატის შესახსრება ტვინის ქალასთან ენისქვეშა რკალის ზედა ნაწილის (საკიდრის) საშუალებით. ამასთან, ორგვარადმსუნთქავ თევზებში საკიდარი ძლიერ რედუცირებულია. ფიქრობენ, რომ ა. წარმოქმნილია მტევანფარფლიანი თევზების *ამფისტილიიდან.* შდრ. *ჰიოსტილია, პროტოსტილია.*

**ავტოსტოპი** (*ავტო...* და ინგლ. stop — შეჩერება), ავტომატური მოწყობილობა რკინიგზის მატარებლის გასაჩერებლად. თუ მემანქანე ვერ შენიშნავს მატარებლის გაჩერების ან სიჩქარის შენელების სიგნალს, ა-ის სისტემაში შემავალი და სიგნალიზაციის მოწყობილობასთან დაკავშირებული საგზაო ელემენტები (ტრანსმიტერები, რელეები, ინდუქტორები და სხვ.) სიგნალის მიღებისთანავე ავტომატურად იმოქმედებენ ლოკომოტივის მუხრუჭზე; თუ მემანქანემ დროზე შეამჩნია შუქნიშანი, იგი გამორთავს ა-ს და ხელით დაამუხრუჭებს მატარებელს. ა. გამოითიშება ხელით, ე. წ. სიფხიზლის სახელურით. სსრკ მეტროპოლიტენებში იყენებენ მექან. მოქმედების ა-ს.

**ავტოსტრადა** (*ავტო...* და იტალ. strada — ქუჩა), კეთილმოწყობილი ფართო საავტ. გზა. ავტომობილების სხვადასხვა სიჩქარითა და მიმართულებით მოძრაობისათვის ა-ის სავალი ნაწილი დაყოფილია ზოლებად. სხვა გზებთან ა. სხვადასხვა დონეზე გადაიკვეთება. *ავტომაგისტრალთან* შედარებით შეიძლება უფრო მოკლე იყოს.

**ავტოტიპია** (*ავტო...* და ბერძნ. typos — ანაბეჭდი), ნახევარტონოვანი გამოსახულების (ფოტოსურათისა, აკვარელით ან ზეთის საღებავებით შესრულებული ნახატისა და სხვ.) პოლიგრაფიული რეპროდუცირება მაღალი ბეჭდვის საშუალებით. დაფუძნებულია სხვადასხვა ზომისა და ერთნაირი მალის (ნაჯერობის) წერტილთა სისტემით ნახევარტონების გადაცემაზე. გამოსახულების ნათელ ადგილებში წერტილებს აქვს უმცირესი დიამეტრი, რ-თა გადიდება ტონის გაძლიერებას იწვევს. ორიგინალის (გამოსახულების) ფოტოგადაღების დროს ნახევარტონებს რასტრის მეშვეობით ვღებულობთ. რასტრის ხაზთა სიხშირე დამოკიდებულია ქაღალდის ხარისხსა და ბეჭდვის სიჩქარეზე. რაც უფრო მაღალხარისხოვანია ქაღალდი, მით უფრო დიდი სიხშირის რასტრს შეარჩევენ კლიშეს დასამზადებლად. ასეთი ქაღალდისა და კლიშესაგან მაღალხარისხოვან ნაბეჭდ პროდუქციას

ღებულობენ. რასტრები 24, 32, 40, 48, 56, 80 და ა. შ. წერტილის სიხშირისაა; ამის შესაბამისად რეპროდუქციის 1 სმ²-ზე 576-იდან 6400-მდე წერტილია. რასტრული ნეგატივიდან პირი გადააქვთ შუქმგრძნობიარე ფენით დაფარულ ლითონზე (უმეტესად თუთიაზე) და ამუშავებენ მჟავათი (იხ. *ცინკოგრაფია*). მჟავა ამოჭამს ლითონს წერტილებს შორის, რის შედეგადაც წერტილები რელიეფური ხდება, ე. ი. მიიღება მაღალი ბეჭდვის ფორმა — ავტოტიპიური (რასტრული) კლიშე.

**ავტოტომია,** აუტოტომია (*ავტო*... და ბერძნ. tomē — მოკვეთა), თვითდასახიჩრება, ზოგი ცხოველის თავდაცვითი რეაქცია — ძლიერი გაღიზიანების დროს მოიცილოს სხეულის ესა თუ ის ნაწილი. გავრცელებულია უხერხემლოთა შორის; მაგ., ჰიდროიდული პოლიპები და აქტინიები გაჭირვებისაგან თავის დასახსნელად საცეცებს იწყვეტენ, რგოლოვანი ჭიები — სხეულის ბოლოს, კიბოსნაირნი — მარწუხებსა და სხვ. კიდურებს, ზღვის ვარსკვლავა — სხივს. ხერხემლიანთაგან ა. ახასიათებს მხოლოდ ხვლიკს. ჩვეულებრივ სხეულის მოწყვეტილ ნაწილს ცხოველი კვლავ აღიდგენს. იხ. *რეგენერაცია*. *რ. ბერიძე*.

**ავტოტრანსპორტის მოძრაობის ორგანიზაცია,** სარეგულაციო ორგანიზაციული, საგეგმარო და სარეკონსტრუქციო ღონისძიებათა ერთობლიობა; მიზნად ისახავს სატრანსპორტო საშუალებათა და ქვეითად მოსიარულეთა მოძრაობის მოწესრიგებას, ქუჩებისა და გზების მაქს. გამტარუნარიანობისა და მოძრაობის უსაფრთხოების უზრუნველყოფას. ა. მ. ო-ის ძირითადი საშუალებებია მოძრაობის წესების დადგენა და დაცვა, მოძრაობის რეგულირება, ქუჩებისა და გზების სავალი ნაწილის მონიშვნა, საგზაო ნიშნებისა და სხვა მოწყობილობათა დადგმა.

ქალაქის ქუჩებში მოძრაობის მოწესრიგების საკითხი წამოიჭრა ჯერ კიდევ XVII–XVIII სს-ში, საჭაპანო ტრანსპ. ეპოქაში; მსოფლიოს დიდ ქალაქებში შემოიღეს მოძრაობის წესები, დაადგინეს მოძრაობის მხარე (მარჯვენა და მარცხენა), შეზღუდეს ეკიპაჟის სვლის სიჩქარე, დააწესეს სანომრე ნიშნები და სხვ.; ა. მ. ო-ის თანამედროვე სახე ჩამოყალიბდა უფრო გვიან — მექანიზებული სატრანსპ. საშუალებების, განსაკუთრებით საავტ. ტრანსპ. სწრაფი განვითარების შედეგად. სსრკ-ში მრავალი სამეცნ.-კვლ. ინ-ტი და ლაბორატორია შეისწავლის მოძრაობის შეფერხებისა და საგზაო-სატრანსპ. შემთხვევების მიზეზებს, შეიმუშავებს მათი თავიდან აცილების ღონისძიებებს და სხვ.; მოძრაობის ორგანიზაციის გასაუმჯობესებლად საჭიროა შემცირდეს ან მთლიანად გაუქმდეს შემხვედრი მიმართულებით მოძრავ სატრანსპ. საშუალებათა და ქვეითად მოსიარულეთა ნაკადების ურთიერთგადაკვეთა. ეს ამოცანა წყდება სხვადასხვა საგეგმარო და სარეკონსტრუქციო ღონისძიებებით: ქუჩებისა და გზების გაგანიერება, მწვანე ნარგავებით გაყოფილი ცალმხრივი მოძრაობის ზოლების შექმნა, ქვეითად მოსიარულეთათვის მიწისქვეშა გადასასვლელების გაყვანა, ქუჩების გადაკვეთის სხვადასხვა დონეზე მოწყობა, შეუფერხებელი მოძრაობის მაგისტრალების შექმნა და სხვ.

*ლიტ.*: Поляков А. А., Организация движения на улицах и дорогах, М., 1965; Самойлов Д. С., Юдин В. А., Организация и безопасность городского движения, М., 1972.

*გ. მეძმარიაშვილი*.

**ავტოტრანსფორმატორი,** ელექტრული *ტრანსფორმატორი*, რ-ის ყველა გრაგნილი ერთმანეთთან შეერთებულია გალვანურად (ნახ.). თუ ტრანსფორმაციის კოეფიციენტი მცირეა, ა. მრავალგრაგნილიან ტრანსფორმატორზე უფრო მსუბუქია და შედარებით იაფიც. ა-ს იყენებენ მაღალი ძაბვის ქსელების შესაერთებლად (თუ ძაბვებს შორის განსხვავება მცირეა), ცვლადი დენის მძლავრი ელექტროძრავების ასამუშავებლად, რელეური დაცვის სქემებში, ძაბვის მდოვრე რეგულირებისათვის (ლაბორ. ა., ე. წ. ვარიატორი), ქსელისგან განსხვავებული ძაბვის მქონე საყოფაცხოვრებო ხელსაწყოების კვებისათვის და სხვ.

ავტოტრანსფორმატორის სქემა: Uდ — დაბალი ძაბვა; Wდ — დაბალი ძაბვის გრაგნილი; Uმ — მაღალი ძაბვა: Wმ მაღალი ძაბვის გრაგნილი.

**ავტოტროპიზმი** (*ავტო*... და ბერძნ. tropos — მობრუნება, მოქცევა, მიმართულება), მცენარის თვისება — გასწორდეს, წამოიმართოს მას შემდეგ, რაც შეწყდა გადაღუნვის გამომწვევი გამღიზიანებლის მოქმედება. ა-ის უნარს ავლენენ, მაგ., წვიმის შედეგად ჩაწოლილი მარცვლოვნები. იხ. აგრეთვე *ტროპიზმი*.

**ავტოტროფული ორგანიზმები** (*ავტო*... და ბერძნ. trophē — საკვები), ორგანიზმები, რ-თაც არაორგანული ნივთიერებებისაგან ორგანული ნივთიერებების სინთეზირების უნარი აქვთ. ა. ო-ა ყველა უმაღლესი მცენარე, პარაზიტებისა და საპროფიტების გარდა, წყალმცენარეები და ზოგი ბაქტერია. ქლოროფილის მარცვლებიანი მწვანე მცენარეები ორგ. ნივთიერებებს (ნახშირწყლები, ცილები, ცხიმები) ქმნიან მარტივი არაორგ. ნივთიერებებისაგან (ნახშირორჟანგი და წყალი) მზის სინათლის ენერგიის მონაწილეობით, ე. ი. *ფოტოსინთეზის* მეშვეობით. ფოტოსინთეზის უნარი აქვს ზოგ პიგმენტოვან ბაქტერიასაც (მწვანე და მეწამული გოგირდოვანი ბაქტერიები). ავტოტროფული ბაქტერიების უმრავლესობა (ნიტრიფიკაციის ბაქტერიები, თიობაქტერიები, უფერო გოგირდოვანი ბაქტერიები) ორგანული ნივთიერების სინთეზს ახდენს ზოგი არაორგ. ნივთიერების (გოგირდწყალბადი, ამიაკი და სხვ.) დაჟანგვის შედეგად გამოყოფილი ენერგიის ხარჯზე, ე. ი. *ქემოსინთეზით*. ა. ო-ის როლი ბუნებაში დიდია — ისინი ქმნიან სიცოცხლისათვის აუცილებელ ყველა ორგ. ნივთიერებას. შდრ. *ჰეტეროტროფული ორგანიზმები*.

**ავტოფაზირება,** მოვლენა, რ-იც *დამუხტული ნაწილაკების ამაჩქარებელთა* უმეტესობაში უზრუნველყოფს ელექტრონების, პროტონების, ალფა-ნაწილაკების, მრავალმუხტიანი იონების აჩქარებას დიდ ენერგიამდე (რამდენიმე *მევ*-იდან ასეულ *გევ*-მდე). აღმოაჩინა საბჭ. ფიზიკოსმა ვ. ვექსლერმა (1944) და მისგან დამოუკიდებლად — ამერიკ. ფიზიკოსმა ე. მაკმილანმა (1945).

თუ წრეულად მოძრავი *e*-მუხტიანი ნაწილაკი ამაჩქარებელ შუალედს *t* დროში გაივლის, ის შეიძენს $eV_0 \cos \frac{2\pi}{T_0} t$ ენერგიას, სადაც $V_0$ იქნება ამაჩქარებელი ძაბვის ამპლიტუდა, $T_0$ — ძაბვის ცვლილების პერიოდი, $\frac{2\pi}{T_0} t$ — ნაწილაკის ფაზა. როდესაც ნაწილაკის გარშემოვლის $T_0$ პერიოდი ტოლი ან ჯერადი გახდება ამაჩქარებელი ძაბვის ცვლილების $T$ პერიოდისა, დამყარდება რეზონანსი — ამაჩქარებელი შუალედის ყოველი გავლისას ნაწილაკი ერთნაირ ენერგიას შეიძენს; ასეთ ნაწილაკს წონასწორული ნაწილაკი ეწოდება, ხოლო მის ფაზას — წონასწორული ფაზა. ნაწილაკის გარშემოვლის პერიოდი დამოკიდებულია მის $E$ ენერგიაზე და მაგნიტური ველის $H$ დაძაბულობაზე: $T = \frac{2\pi E}{ceH}$, სადაც $c$ სინათლის სიჩქარეა. სრული ენერგია ნაწილაკის უძრაობის $E_0$ ენერგიისა და ველში მიღებული $E_k$ კინეტიკური ენერგიის ჯამია $E = E_0 + E_k$. *ციკლოტრონში* გარშემოვლის პერიოდი ყოველთვის მუდმივი სიდიდეა, რადგან ნაწილაკის უძრაობის ენერგია ყოველთვის ბევრად აღემატება კინეტიკურ ენერგიას $E_0 \gg E_k$, და რეზონანსის პირობა თავისთავად დაცული იქნება. სხვა სახის ამაჩქარებლებში რეზონანსის შენარჩუნებისათვის საჭიროა ვცვალოთ ან ელექტრული ველის ცვლილების $T_0$ პერიოდი, თუ მაგნ. ველი უცვლელია (იხ. *ფაზოტრონი*), ან მაგნ. ველის $H$ დაძაბულობა, თუ ელექტრული ველის პერიოდი მუდმივია (იხ. *სინქროტრონი*). *სინქროფაზოტრონში* ორივე სიდიდეს ერთდროულად ცვლიან და ამით აღწევენ ა-ს.

*ლიტ.* იხ. სტ-თან დამუხტული ნაწილაკების ამაჩქარებლები.

**ავტოფერტილობა** (*ავტო*... და ლათ. fertilis — ნაყოფიერი), თვითნაყოფიერება, მცენარის უნარი — თვითდამტვერვით მოგვცეს ნორმალური თესლი. ახასიათებს ხორბალს, ქერს, შვრიას, ფეტვს, ატამს, კომშსა და სხვ. შდრ. *ავტოსტერილობა*.

**ავტოქთონი** (ბერძნ. autochthōn < *ავტო* და chthōn — მიწა, ქვეყანა, მკვიდრი, ადგილობრივი), აბორიგენი (ბიოლ.) ორგანიზმი, რ-იც *ალოქთონისაგან* განსხვავებით, ცხოვრობს იქ, სადაც წარმოიშვა ევოლუციის პროცესში. მაგ., იხვნისკარტა და ევკალიპტი ავსტრალიის ა-ებია, ჭიანჭველაჭამია, ზარმაცა და ველური კარტოფილი — სამხრ. ამერიკისა.

**ავტოქთონური,** 1. ქანები და წიაღისეული, რ-თა პირველადი მასალა არ გადანაცვლებულა და ადგილზევეა დალექილი, მაგ., ქვანახშირი, რ-იც წარმოქმნილია მცენარეულობისაგან მისივე ალმოცენების ადგილზე. 2. ავტოქთონური სტრუქტურა (ავტოქთონი) ტექტონიკაში გულისხმობს *შარიაჟით* გადაფარულ გადაუადგილებელ ნაოჭა სტრუქტურას.

**ავტოქორები** (*ავტო*... და ბერძნ. chōreō — მივდივარ, წინ მივიწევ), მცენარეები, რ-ებიც ვრცელდება გარემო ფაქტორთა ზემოქმედების გარეშე: ან გახეთქილი მწიფე ნაყოფიდან თესლის გატყორცნით (მექანოქორია), ან ნიადაგში ნაყოფის თვითჩამარხვის გზით (გეოკარპია), ანდა სიმძიმის ძალის მეშვეობით ნაყოფისა და თესლის ჩამოცვენით (ბაროქორია).

**ავტოშტურმანი,** ავტომატური შტურმანი, ავტონომიური აერონავიგაციო მოწყობილობა, რ-იც ავტომატურად და განუწყვეტლივ ანგარიშობს საფრენი აპარატის გზის მიმდინარე კოორდინატებს. ა. ორი სახისაა: ორიენტირებისათვის აუცილებელი მიმდინარე კოორდინატების ავტომ. მაჩვენებელი და სანავიგაციო პროგრამული ავტომატი, რ-იც ფრენას წარმართავს წინასწარდასახული ტრაექტორიით ან მოცემულ მიზნამდე. ა-ის შემადგენელი ნაწილებია ჭეშმარი-




ავტოშტურმანის ბლოკ-სქემა: $\psi_0$ — რუკის კუთხე; $\lambda_0$ და $\varphi_0$ აფრენის ადგილის კოორდინატები; δ — ქარის მიმართულების კუთხე; U — ქარის სიჩქარე; ψ — საჰაერო სიჩქარის ჭეშმარიტი კურსი, V — ჭეშმარიტი საჰაერო სიჩქარე; λ და φ თვითმფრინავის მიმდინარე კოორდინატები; x — განვლილი მანძილი; y — გვერდული გადახრა.




*სტ. ალპური მცენარეულობა.* **1.** ედელვეისი (Leontopodium alpinum), ალპები, კარპატები; **2.** უღერო ნაღველა (Gentiana angulosa), კავკასია; **3.** ხავსისებრი ქუდუნა (Draba bryoides), კავკასია; **4.** ტკაცუნა (Androsace chamaejasme), ალპები; **5.** ქარცხვი (Campanula tridentata), კავკასია; **6.** ოქროყვავილა დეკა (Rhododendron chrysanthum), ალთაი, საიანი; **7.** კაკბის ბალახი, შურიხის ბალახი (Dryas caucasica), კავკასია; **8.** წითელი გვირილა (Pyrethrum roseum), კავკასია; **9.** დეკა (Rhododendron caucasicum), კავკასია.



სტ. ალტამირის მღვიმე. კლდეზე გამოსახული ბიზონი. პალეოლითი.

ტი საჰაერო სიჩქარისა და კურსის გადამწოდი, ქარის მიმართულებისა და სიჩქარის გადამწოდი, მიზნის კოორდინატების მავაალებელი, გამოსათვლელი მოწყობილობა, მოცემული და გამოსასვლელი პარამეტრების მაჩვენებელი. გამოსათვლელ მოწყობილობაში საფრენი აპარატის საგზაო სიჩქარისა და ქარის სიჩქარის მდგენელების განუწყვეტელი ინტეგრებით იზომება, გავლილი მანძილი და მარშრუტიდან გვერდული გადახრა. ა-ის მუშაობის პრინციპი დაფუძნებულია გაზომვის არაპირდაპირ მეთოდზე, რის გამოც ა-ს ინსტრუმენტულ ცდომილებათა გარდა ახლავს მეთოდური ცდომილებანიც. ამის გამო მიზანშეწონილია ა-ის დაკომპლექტება სხვა საბორტო-სანავიგაციო სისტემებთან ერთად (ინერციული, რადიოტექ. და სხვა სისტემები). *ავტოპილოტის* მეშვეობით ა-ს შეუძლია მფრინავის გარეშე მართოს საფრენი აპარატი დასახული კურსით. ა-ს ხშირად სანავიგაციო კოორდინატორს უწოდებენ.

**ავტოციდური სარტყელი** (*ავტო*... და ლათ. caedo — მოკვლა), შხამით გაჟღენთილი გოფრირებული ქაღალდის ან ქსოვილის 15—25 *სმ* სიგანის ზოლი. ხის შტამბის ირგვლივ შემოკრული ა. ს. მავნე მწერებს კვერცხის დასადებად ან დასაჭუპრებლად იზიდავს და ხოცავს. უმეტესად იყენებენ *ვაშლის ნაყოფჭამიასაგან* ხეხილის დასაცავად.

**ავტოჰემოთერაპია** (*ავტო*... და ბერძნ. haima — სისხლი, therapeia — მკურნალობა), მკურნალობის წესი — ავადმყოფის კანქვეშ ან კუნთში მისივე ვენიდან აღებული სისხლის შეყვანა; *პროტეინოთერაპიის* ერთ-ერთი აქტიური მეთოდია. მიმართავენ ფურუნკულოზის, ქრონ. ჩირქოვანი პროცესების, ართრიტის, ანემიის ზოგიერთი ფორმის, გახანგრძლივებული პნევმონიის და სხვ. დაავადებათა დროს ორგანიზმის სტიმულაციის მიზნით, იყენებენ ფარულად მიმდინარე ინფექციური დაავადების გამოსავლენადაც, აგრეთვე ზოგიერთი წამლეულის (პენიცილინი და სხვ.) მოქმედების გასახანგრძლივებლად (კუნთებში შეჰყავთ ავადმყოფის სისხლში გაზავებული წამალი). ა. არ იწვევს არც ადგილ. და არც საერთო რეაქციას, ამიტომ მას მიმართავენ ამბულატორიულ პირობებშიც. თირკმლის უკმარობისა და მალარიის დროს ა. მიზანშეწონილი არ არის.

**ავუარი** (ფრანგ. avoir — ქონება, აქტივი), 1. ფართო გაგებით — სხვადასხვა აქტივი (ფულადი თანხა, ჩეკი, თამასუქი, აკრედიტივი და სხვ.), რ-თა ხარჯზეც მფლობელს შეუძლია გადასახადის გადახდა ან ვალდებულებათა განაღდება; 2. ვიწრო გაგებით — ამა თუ იმ ქვეყნის ბანკის სახსრები (ანგარიშები, ფასიანი ქაღალდები, თამასუქები და სხვ.) სხვა ქვეყნის ბანკში უცხოური ვალუტით. ასეთ სახსრებს მოცემული ქვეყნის უცხოური ა. ეწოდება. ვინაიდან კაპიტალ. სახელმწიფოებს შორის საგადასახდელო ბრუნვა ძირითადად დოლარებითა და გირვანქა სტერლინგებით ხორციელდება, ამიტომ ხშირია ა. დოლარობით და გირვანქა სტერლინგობით.

**ავუნკულატი** (ლათ. avunculus — ბიძა, დედის ძმა), დედის ძმისა და დისწულების განსაკუთრებით მჭიდრო ნათესაური კავშირი; მატრიარქატიდან პატრიარქატზე გარდამავალი ეპოქიდან მომდინარე და ადათ-წესებით დადგენილი ურთიერთობა. გულისხმობს ბიძის განსაკუთრებულ უფლება-მოვალეობებს დისწულების საზოგადოებრივ-საოჯახო მდგომარეობის მოწესრიგებაში. ა. გავრცელებული იყო ძვ. სამყაროს ბევრ ხალხში. ძვ. ბერძნებსა და გერმანელებს შორის ა-ის კლასიკური ფორმის არსებობის შესახებ ცნობებს გვაწვდიან დიოდორე და ტაციტუსი. როგორც გადმონაშთი ა. შემორჩა აფრიკის, ოკეანიის და ზოგ სხვა ხალხებს. საქართველოში ა-ის გამოძახილი იყო ჩვეულება, რ-ის მიხედვითაც ქალის მითხოვების თანხმობა ვაჟის მხარეს პირველ ყოვლისა დედის ძმისაგან უნდა მიეღო.

*ლიტ*.: ენგელსი ფ., ოჯახის, კერძო საკუთრების და სახელმწიფოს წარმოშობა; მარქსი კ. და ენგელსი ფ., რჩ. ნაწერები ორ ტომად, ტ. 2, თბ., 1964; ჭყონია ი., ქორწინების ინსტიტუტი მთიულეთში, ნაწ. 1, თბ., 1955, *ი. ჭყონია*.

**ავფი** მუჰამად იბნ მუჰამად სადიდ ალდინ ბუხარი, სპარსულ-ტაჯიკური ლიტერატურის წარმომადგენელი, XII ს. დასასრ. და XIII ს. დასაწყ. მწერალი და ლიტერატურის ისტორიკოსი. შეადგინა სპარსული პოეზიის პირველი ანთოლოგია „გულთა გული" (1220), რ-იც შეიცავს ადრეული ხანისა და ა-ის თანამედროვე სპარსულენოვან პოეტთა ნაწარმოებებს, აგრეთვე მოკლე ცნობებს ამ პოეტთა შესახებ. ეს ანთოლოგია პირველი, ხან კი ერთადერთი წყაროა ზოგიერთი პოეტის შემოქმედების გასაცნობად. ა-ის მეორე ცნობილ კრებულში „ამბავთა კრებული და თქმულებათა ლამპრები" (1223) გაერთიანებულია ისტორიულ-ლიტერატურული ხასიათის ორი ათასამდე ნოველა, რ-ების ნაწილი ამოკრებილია დღეს უკვე დაკარგული ან ძნელად მისაკვლევი თხზულებებიდან. ეს გარემოება ნაწარმოებს პირველწყაროს მნიშვნელობას ანიჭებს.

*თხზ*.: ჯავამი ალ-ჰიქაიათ ვა ლავამი ალ-რივაიათ (ამბავთა კრებული და თქმულებათა ლამპრები), მ. მოინის გამოც., ნაწ. 1, თეირანი, 1335 წ. ჰ. (1956); The Lubabu' l Albab. Ed. by E. G. Browne and M. Quazwini, v. 1—2, Leiden—L., 1903—06.

**ავღანეთი**, ავღანეთის რესპუბლიკა.

### I. ზოგადი ცნობები

ა. — სახელმწიფო აზიაში. ჩრდ-ით ესაზღვრება სსრ კავშირი (საზღვრის სიგრძე დაახლ. 2350 *კმ*), ჩრდ.-აღმ-ით — ჩინეთი, სამხრ.-აღმ-ით და სამხრ-ით — ინდოეთი და პაკისტანი, დას-ით — ირანი. უმოკლესი მანძილი ინდოეთის ოკ-მდე 500 *კმ*. ფართ. 647,5 ათ. *კმ*². მოსახლ. 17,9 მლნ. კაცი (1972). დედაქალაქი — *ქაბული*. ა-ში ორი სახელმწ. ენაა — პუშტუ (ავღანური) და დარი (ფარსი-ქაბული). ეროვნ. დღესასწაულებია: 27 მაისი — ა-ის დამოუკიდებლობის დღე (1919), 17 ივლ. — რესპ. დღე (1973). სახელმწიფო რელიგია — ისლამი. თანამედროვე ა-ში სამი კალენდარული სისტემაა: მზის ჰიჯრა (ოფიციალური), მთვარის ჰიჯრა და გრიგორიანული (იხ. *კალენდარი*). ფულის ერთეულია ავღანი. სსრ კავშირის სახელმწ. ბანკის კურსით (1974 დეკ.) 100 ავღანი=1,66 მან.

ადმინისტრაციულად ა. იყოფა 28 პროვინციად — ვილაიათად (იხ. ცხრ. 1).

### II. სახელმწიფო წესწყობილება

ა. 1973 წ. 17 ივლისიდან რესპუბლიკაა. სახელმწიფოს მეთაურია პრეზიდენტი. სახელმწ. გერბი და სახელმწ. დროშა — იხ. ფერადი ჩანართი სტ-ებთან *სახელმწიფო გერბი, სახელმწიფო დროშა*.

### III. ბუნება

ა. მდებარეობს ირანის მთიანეთის ჩრდ.-აღმ. ნაწილში. ტერიტ. 3/4 მთიანია. ჩრდ. ნაწილში გადაჭიმულია ცარცული და კაინოზოური ქანებით აგებული ჩრდ. ავღანეთის მთები (ფაროფამიზი, საფედქოჰი, ბანდ-ი-თურქესტანი და სხვ.), აღმ. ნაწილში — ა-ის ყველაზე მაღალ მთათა სისტემა — ცენტრ. და აღმ. ჰინდუქუში (მწვ. თირგარანი, 6729 *მ*), რ-თათვისაც დამახასიათებელია მეტად ციცაბო ფერდობები და თანამედროვე გამყინვარება. ჰინდუქუშის სამხრ-ით მდებარეობს საშ. სიმაღლის ძლიერ პენეპლენიზებული ცენტრ. ავღანეთის მთები. ჰინდუქუშსა და სულეიმანის მთებს შორის მოქცეულია ღაზნი-ყანდაარის მთიანეთი. ქვეყნის სამხრ. და სამხრ.-დას. ნაწილი ზ. დ. 500—1000 *მ* სიმაღლის ბორცვიან ვაკეებსა და უდაბნოებიან ქვაბულებს უკავია, მ. შ. სიდიდით გამოირჩევა რეგისტანისა და გარმსირის ქვიშიანი უდაბნოები და ქვიანთიხიანი უდაბნო დაშთ-ი-მარგო. ა-ის ჩრდ. ნაწილი მთისწინა ლიოსის ვაკეა.

ა-ის სასარგებლო წიაღისეული კარგად არ არის შესწავლილი. ცნობილია რკინის, ტყვიისა და თუთიის მადნის, ოქროს, ქვანახშირის, აირის, ლაზურიტის, ბერილიუმის, ბარიტის, გოგირდისა და სხვ. საბადოები. არის მინერალური წყლები, ნავთობის ნაჩენები.

ჰავა მშრალი, სუბტროპიკულია. ივლ. საშ. ტემპ-რა 24—32°C; მთებში, 2500—4000 *მ* სიმაღლეზე, დაახლ. 10°C. ბარში თბილი ზამთარი იცის (იანვ. საშ. ტემპ-რა 0-იდან 8°-მდე C), მთებში კი სუსხიანი (ყინვები — 20-იდან — 30°-მდე C). ნალექების საშ. წლ. რაოდენობა სამხრ. ვაკეებზე 40—50 *მმ*, შიგა ზეგნებზე — 200—250 *მმ*. ჰინდუქუშის ფერდობებზე წელიწადში 400—600 *მმ* ნალექი მოდის; სამხრ.-აღმ. ნაწილში, სადაც ინდოეთის ოკ-იდან მუსონები იჭრება — 800 *მმ*.

მდინარეთა ქსელი არათანაბრად არის განაწილებული. შედარებით ხშირია აღმ. და ჩრდ.-აღმ. ნაწილში. დიდი მდინარეებია: ამუდარია (ზემო დინებაში ფანჯი), ქაბული, მურღაბი, ჰარირუდი, ფარაჰრუდი, ჰილმენდი. მთის მდინარეები ჰიდროენერგიის დიდ მარაგს შეიცავს. ვაკის მდინარეები ზაფხულობით შრება, ბევრი მათგანი ქვიშიან უდაბნოში იკარგება. ტბები ცოტაა. ბევრ რაიონში გრუნტის წყალს სარწყავად და სასმელად იყენებენ.

ყველაზე მეტი ფართობი უკავია სუბტროპ. მთის უდაბნოს რუხ-მურა (განსაკუთრებით სამხრ. და დას. ნაწილში) და მთის რუხ ნიადაგს. ჩრდ. მთიან რაიონებში მდელო-სტეპის, მთის მდელოს და მთის ყავისფერი ნიადაგია.

ა-ში უმთავრესად ხარობს უდაბნოსა და მშრალი სტეპის მცენარეულობა. შიგა მთიანეთში გავრცელებულია ქსეროფიტები (გლერძი, ცერცვეკალა, აკანთოლიმონი), ქვიშიან ადგილებში — საქსაული, ეფემერები; უდაბნოებში — ავშნიან-ყარღანიანი მცენარეულობა; ფაროფამიზის ქედზე, ღვიისა და ფსტის მეჩხერ ტყეებთან ერთად, გვხვდება სიმშრალის მოყვარული ფრიგანის ეკლიანი ბუჩქნარი. ნურისტანი და ბადახშანი ტყიანია, 2000—2400 *მ* სიმაღლემდე იზრდება მარადმწვანე მუხა, 3300—3400 *მ*-მდე — ფიჭვი, სოჭი, ჰიმალაის კედარი, უფრო მაღლა ტანბრეცილი ტყეები, სუბალპ. და ალპ. მდელოებია.

ა-ის ცხოველთა სამყარო განეკუთვნება ჰოლარქტიკული ოლქის ორ ქვეოლქს — ცენტრ. აზიისა და ხმელთაშუა ზღვისას; ჭარბობს მთის და უდაბნოს ცხოველები: ჩლიქოსნები — გარეული ცხვარი, ნიამორი, ქურციკი, ღორი, კანჯარი და სხვ., მტაცებლები — მგელი, აფთარი, ჯიქი, ტურა და სხვ.; მდიდარია ფრინველთა და ქვეწარმავალთა სამყარო. ბევრია მწერი, მ. შ. სოფ. მეურნ. მავნებლები (კალია).

*ლიტ*.: [Ефремов Ю. К.], Физико-географический очерк, კრ.: Современный Афганистан, M., 1960; Зарубежная Азия. Физическая география, M., 1956; Мухаммед Али, Афганистан, пер. [с англ.], M., 1957.

### IV. მოსახლეობა

ა-ში 20-მდე სხვადასხვა ეროვნების ხალხი ცხოვრობს. უმრავლესობა ავღანელები (პუშტუნები) არიან (8 მლნ-ზე მეტი კაცი, 1970 შეფასება). დას. და ჩრდ.-აღმ. რიგ პროვინციებში ცხოვრობენ ტაჯიკები (დაახლ. 3,3 მლნ. კაცი), ჩრდ-ით



ავღანეთის რესპუბლიკის სახელმწიფო გერბი.

**ავღანეთი**

შინაარსი



**ავღანეთი**

დიდი მდინარეები

ამუდარია
ქაბული
მურღაბი
ჰარირუდი
ფარაჰრუდი
ჰილმენდი

დიდი ქალაქები

ქაბული
ღაზნი
ჩარიქარი
ყანდაარი
ჰერათი
გარდეზი

უზბეკები (1,5 მლნ-ზე მეტი კაცი) და თურქმენები (300 ათ. კაცი), ცენტრ. ნაწილში — ჰაზარელები (1,4 მლნ.). ჰერათისა და ღურის პროვინციებში (ჩრდ.-დას.) — *ჩაჰარ-აიმაკები* (450 ათ.). ა-ის ტერიტორიაზე ცხოვრობენ აგრეთვე ნურისტანელები (100 ათ-ზე მეტი კაცი), ბელუჯები (100 ათ-ზე მეტი), ფაშაი (დაახლ. 100 ათ.), ყირგიზები, ყაზახები, ყარაყალპაკები, არაბთა მცირე ჯგუფები და სხვ.

ეკონომიკურად აქტ. მოსახლ. საერთო რიცხვმა 5 მლნ. მიაღწია (1965, გაეროს მონაცემი), მ. შ. სოფ. მეურნეობაში ჩაბმული იყო 87%. დაახლ. 2,5 მლნ. კაცი ეწევა მომთაბარე და ნახევრად მომთაბარე ცხოვრებას. ბინადარი მოსახლ. განაწილებულია უთანაბროდ. ნაყოფიერ ხეობებსა და ოაზისებში მოსახლ. საშ. სიმჭიდროვე 1 $კმ^2$-ზე 100 კაცზე მეტია. განსაკუთრებით მჭიდროდ დასახლებულია ბაქტრიის ვაკე, მდ. ქაბულის აუზი და მდ. ჰარირუდის ხეობა; თითქმის დაუსახლებელია სამხრ. უდაბნოები, ცენტრ. და ჩრდ.-აღმ. მაღალმთიანი რაიონები. მოსახლ. 10% ქალაქად ცხოვრობს.



ბუდას თავი. პადის ნაქალაქარი. III ს. ქაბულის მუზეუმი.

### V. ისტორიული ნარკვევი

სახელწოდება „ა.“ პირველად XIV ს. წყაროებში გვხვდება. ა-ის სახელმწიფოს ჩამოყალიბებამდე (1747) ტერმინი „ა.“ მხოლოდ ეთნიკურ-გეოგრ. მნიშვნელობით იხმარებოდა. ავღანელ ტომთა თავდაპირველი დასახლების ადგილი არ ემთხვეოდა თანამედროვე ა-ის ტერიტორიას; ამ ტომებს ეკავათ მისი მხოლოდ ერთი ნაწილი— სულეიმანის მთების კალთები და მომიჯნავე რ-ნები მდ. ინდამდე. დღევანდელი ა-ის ტერიტორიაზე დასახლებული ხალხების ისტორია უძვ. დროიდან მჭიდროდ უკავშირდება შუა აზიის, ირანისა და ინდოეთის ისტორიას. არქეოლ. აღმოჩენებმა ცხადყო, რომ ა-ის ტერიტორიაზე ადამიანს ჯერ კიდევ ძვ. ქვის ხანაში უცხოვრია (ყარა-ყამარის გამოქვაბული). ძვ. წ. I ათასწლ. I ნახ-ში ა-ის ტერიტორიაზე გაჩნდა პირველი მონათმფლობელური სახელმწიფოები (რ-თაგან უძველესი იყო *ბაქტრია*), ძვ. წ. VI ს. 30-იანი წწ-იდან ა. *აქემენიდთა სახელმწიფოში* მოექცა, ძვ. წ. 330—329 იგი დაიპყრო ალექსანდრე მაკედონელმა, შემდეგ კი სელევკიდების სამფლობელოდ იქცა, დაახლ. ძვ. წ. 250-იდან ა. *ბერძნულ-ბაქტრიულ სამეფოში* შედიოდა, I ს. ბოლოდან IV ს-მდე— *ქუშანის სამეფოში*. ამ პერიოდში განვითარდა სოფ. მეურნ., ვაჭრობა და ხელოსნობა. III ს-იდან ა-ის ნაწილი დაიპყრეს სასანიანებმა, V—VI სს. მიჯნაზე ა. დაიმორჩილეს ეფტალიტებმა, რ-თა ბატონობა VI ს. 60-იან წწ-მდე გაგრძელდა. VII —VIII სს. ა-ის დიდი ნაწილი არაბებმა დაიპყრეს. IX ს-ში მას მართავდა ტაჰირიდების და საფარიდების დინასტიები, ხოლო 900-იდან ბუხარის სამანიდ ამირებს ემორჩილებოდა. IX—X სს. აღინიშნა მნიშვნელოვანი სამეურნეო-კულტ. აღმავლობით. VII—X სს. ა-ში გავრცელდა ისლამი. სახალიფოს ხელისუფლებისა და ადგილ. დინასტიების წინააღმდეგ მიმართული სახ. მოძრაობანი VII—X სს-ში მიმდინარეობდა კარმატებისა და ხარიჯიტების სექტების მეთაურობით. X ს. 60-იანი წწ. — XII ს. 30-იან წწ. ა. ემორჩილებოდა ღაზნევიდებს. ღაზნევიდთა დინასტიის მოსპობის შემდეგ ა-ის დიდი ნაწილი მოექცა ღურიდების სახელმწიფოს (1148—1206) შემადგენლობაში, რ-ის ბირთვი იყო ჰერათის აღმ-ით და სამხრ.-აღმ-ით მდებარე მთიანი მხარე ღური. ღურები, ხოლო შემდეგ ავღანები XII—XIV სს-ში მნიშვნელოვან როლს ასრულებდნენ ა-ისა და ზოგიერთი მეზობელი ქვეყნის პოლიტ. ისტორიაში. ავღანი ხალხის ეთნოგენეზის პროცესში მონაწილეობდნენ აღმ. ირანული ტომები. ავღანები პირველად VI ს. წყაროში იხსენიებიან.

ცხრ. 1.—ადმინისტრაციული დაყოფა

| პროვინცია (ვილაიათი) | ფართობი (ათ. $კმ^2$) | მოსახლეობა (ათ. კაცი, 1969 შეფასება) | ადმ. ცენტრი |
|---|---|---|---|
| ბადახშანი | 45,0 | 335 | ფაიზაბადი |
| ბადღისი | 25,5 | 312 | კალა-ი-ნაუ |
| ბალხი | 15,6 | 345 | მაზარ-ი-შარიფი |
| ბამიანი | 20,2 | 337 | ბამიანი |
| ბაღლანი | 13,5 | 607 | ბაღლანი |
| ზაბული | 20,7 | 349 | ქალათ-ი-ღილზაი |
| თახარი | 17,5 | 482 | თალიკანი |
| ლაღმანი | 8,3 | 216 | მეჰთარლამი |
| ლოგარი | 4,3 | 301 | ბარაქიბარაქი |
| მაიდანი | 10,7 | 404 | ქოთა-ი-აშრო |
| ნანგარხარი | 7,1 | 574 | ჯალალაბადი |
| ნიმრუზი | 54,3 | 119 | ზარანჯი |
| სამანგანი | 15,8 | 202 | სამანგანი |
| ურუზგანი | 32,5 | 515 | თირინი |
| ფარაჰი | 59,6 | 306 | ფარაჰი |
| ფარვანი | 9,0 | 865 | ჩარიქარი |
| ფარიაბი | 21,0 | 423 | მაიმანა |
| ფაქთია | 15,8 | 714 | გარდეზი |
| ქაბული | 3,3 | 1267 | ქაბული |
| ქაფისა | 4,7 | 335 | მაჰმუდრაქი |
| ქუნარი | 9,7 | 322 | ასადაბადი |
| ღაზნი | 31,1 | 1175 | ღაზნი |
| ღური | 35,8 | 315 | ჩაჰჩარანი |
| ყანდაარი | 45,8 | 724 | ყანდაარი |
| ყუნდუზი | 8,1 | 395 | ყუნდუზი |
| ჯუზჯანი | 21,7 | 419 | შიბარღანი |
| ჰერათი | 41,7 | 669 | ჰერათი |
| ჰილმენდი | 53,2 | 309 | ლაშქარგაჰი |

მონღოლთა შემოსევამ XIII ს. გამოიწვია საწარმოო ძალების დაქვეითება და დროებით შეაფერხა ა-ის საზოგადოებრივი განვითარება. მონღოლთა ბატონობის მძიმე შედეგები რამდენადმე დაძლეულ იქნა ქართების სახელმწიფოს არსებობის პერიოდში (1245—1389). XIV ს. ბოლოს ა. დაიპყრო *თემურლენგმა*. *თემურიდების* მმართველობის დროს აქ განმტკიცდა ფეოდ. ურთიერთობანი, ხოლო ჰერათი მუსლ. აღმოსავლეთის კულტ. ცხოვრების მნიშვნელოვანი კერა გახდა. XVI—XVII სს-ში ა-ის ტერიტორია სეფიანთა ირანმა და დიდმა მოგოლებმა გაინაწილეს. უცხოელ დამპყრობთა ბატონობამ და სოც. წინააღმდეგობათა გაღრმავებამ XVI ს. 60-იან წწ-ში გამოიწვია მასობრივი სახალხო მოძრაობა დიდი მოგოლებისა და ადგილ. ფეოდ. ზედაფენის წინააღმდეგ. მოძრაობას სათავეში ედგა *როშნის* რელიგ. სექტა. ამ პერიოდში გაძლიერდა ავღ. ტომთა ურთიერთდაახლოების ტენდენცია და მომზადდა ნიადაგი მათი ერთ სახელმწიფოდ გაერთიანებისათვის. ავღანელებმა შექმნეს პირველი ფეოდ. სამთავრო — აქორა, რ-ის მთავარი *ხუშჰალ-ხან ხათაქი* სათავეში ჩაუდგა სახალხო ანტიმოგოლურ აჯანყებას (1672—75). XVIII ს. დამდეგს ყველაზე ძლიერმა ავღ. ტომებმა — ღილზებმა და აბდალიებმა ანტიირანულ აჯანყებათა პროცესში შექმნეს ყანდაარისა (1709) და ჰერათის (1716) დამოუკიდებელი ფეოდ. სამთავროები. 1709 აჯანყების დროს მოკლეს ქართლის მეფე *გიორგი XI*, რ-იც შაჰის მიერ ყანდაარის ბეგლარბეგად იყო დანიშნული. 1722 ავღანელებმა დაამარცხეს ირანი და ბოლო მოუღეს სეფიანთა დინასტიას. ავღ. ტომთა წინამძღოლი მაჰმუდი სეფიანთა ტახტს დაეუფლა და შაჰის ტიტული მიიღო. 1730 ირანელთა სახ.-განმათ. მოძრაობამ დაამხო ირანში ა-ის ბატონობა. ავღ. ტომთა კონსოლიდაციის პროცესი დროებით შეაფერხა *ნადირ-შაჰის* მიერ ა-ის დაპყრობამ XVIII ს-ის 30-იან წწ-ში.

1747, ნადირ-შაჰის სახელმწიფოს დაშლის შემდეგ, ა-ში განახლდა დამოუკიდებელი სახელმწიფოს ჩამოყალიბებისათვის ბრძოლა. აბდალიების ტომის სადოზაის გვარის ბელადმა აჰმად-ხანმა ტომთა გავლენიანი თავკაცების მხარდაჭერით თავი ა-ის გაერთიანებული სახელმწიფოს მბრძანებლად — შაჰად გამოაცხადა. ა-ში გაბატონდა აბდალიების ტომის ზედაფენა, რ-მაც მიიღო სახელწ. „დურანი“ (იხ. *დურანის სახელმწიფო*).

*აჰმად-შაჰ დურანიმ* XVIII ს. 40—60-იან წწ-ში დაიმორჩილა ქაშმირი, ფენჯაბი, სინდი, სირჰინდი, ბელუჯისტანი, ხორასანი, ბალხი და ამუდარიის მარცხ. ნაპირის უზბეკთა წვრილი სახანოები. დაპყრობებმა ხელი შეუწყო ა-ში ფეოდ. ურთიერთობათა განვითარებას, ხოლო ზედაფენის ხელში მიწების თავმოყრამ გააძლიერა ფეოდ. სეპარატიზმი. აღნიშნულმა პროცესმა და დაპყრობილი არაავღანური მოსახლ. განმათ. აჯანყებებმა განაპირობა ა-ის სახელმწიფოს დაშლა ქაბულის, ყანდაარის, ჰერათისა და ფეშავარის ფეოდ. სამთავროებად (XIX ს. დამდეგი).

XIX ს. 20-იან წწ-ში ღაზნის, ჯალალაბადისა და ქაბულის მფლობელმა ამირა *დოსთ მუჰამედმა* დაიწყო ქვეყნის გაერთიანება, მაგრამ ეს პროცესი შეაფერხა ინგლ. აგრესიამ (იხ. *ინგლის-ავღანეთის ომები, XIX—XX სს.*).

ინგლისთან გამარჯვებამ კვლავ შექმნა ა-ის გაერთიანების შესაძლებლობა. დოსთ მუჰამედმა სძლია მეტოქე ხანებს, აიღო ყანდაარი (1855), ჰერათი (1863), დაიმორჩილა სახანოები: ბალხი, ყუნდუზი, ანდხოი, ხულმი და შექმნა ერთიანი ფეოდ. სახელმწიფო. მდ. ინდის მარჯვ. ნაპირას მდებარე ვრცელი მიწები ინგლ. კოლონიზატორებმა თავიანთ ინდურ სამფლობელოებს შეუერთეს. დოსთ მუჰამედმა ინგლისთან ბრძოლის ნაცვლად განაგრძო ჰინდუქუშსა და ამუდარიას შორის მდებარე ტაჯიკთა და უზბეკთა მიწების დაპყრობა.

ინგლის-რუსეთის 1873 შეთანხმებით ა. „რუსეთის გავლენის სფეროს გარეთ მდებარე“ ქვეყნად გამოცხადდა და დადგინდა ა.-რუსეთის საზღვარი. ამირა შერ ალის დროს (1863—79) ამუდარიის მარცხ. ნაპირას მდებარე მაიმანის, ბადახშანისა და სხვ. სამთავროები ა-ის ფარგლებში მოექცა.

1878 ინგლისმა ახალი ომი დაიწყო, მაგრამ ამჯერადაც ავღანელთა მედგარ წინააღმდეგობას წააწყდა. ამირა *აბდურაჰმანმა* 1880 ხელი აალებინა ინგლისს ა-ის ზოგიერთ კაბალურ ვალდებულებაზე, მაგრამ ცნო მისი მეურვეობა ქვეყნის საგარეო პოლიტიკაზე.

აბდურაჰმანის მეფობის დროს (1880—1901) ა-მა საბოლოოდ დაიპყრო ამუდარიის მარცხ. ნაპირის მიწები. მარჯვ ნაპირის მიწების შეერთებაში კი მას ხელი შეუშალა რუსეთმა. 1885 ინგლის-რუსეთის შეთანხმებით (იხ. *რუსეთ-ავღანეთის კონფლიქტი 1885*) საბოლოოდ დადგინდა ა.-რუსეთის ჩრდ. საზღვარი, ხოლო 1895 კომპრომისული შეთანხმებით მოხდა ამ საზღვრის დემარკაცია პამირის ზონაში.

XIX—XX სს. მიჯნაზე დასრულდა ა-ის შედარებით ცენტრალიზებულ სახელმწიფოდ ჩამოყალიბების ხანგრძლივი პროცესი. აბდურაჰმანის პროგრ. რეფორმებმა ხელი შეუწყო საშინაო და საგარეო ვაჭრობის, სოფ. მეურნ. და საქალაქო ცხოვრების განვითარებას. შემზადდა ერთიანი ბაზრის შექმნისა და ეროვნ. სავაჭრო ბურჟ. ფორმირების ნიადაგი. მიუხედავად ამისა, ა. მაინც რჩებოდა ეკონ. ჩამორჩენილ ქვეყნად.

„აზიის გამოღვიძების“ (ვ. ი. ლენინი) პროცესმა და რუსეთის პირველმა ბურჟ.-დემოკრ. რევოლუციამ (1905—07)

მნიშვნელოვანი გავლენა მოახდინა ა-ზე. ასპარეზზე გამოვიდა სავაჭრო ბურჟუაზიის ინტერესების გამომხატველი მცირერიცხოვანი ინტელიგენცია. XX ს. დამდეგს, ამირა ჰაბიბულას მმართველობის დროს (1901—19), გაჩნდა საერო განათლების პირველი კერები, საფუძველი ჩაეყარა *ახალგაზრდა ავღანელთა* მოძრაობას, რ-ის იდეური ბელადი იყო პოეტი და პუბლიცისტი მაჰმუდ *თარზი.*

ინგლის-რუსეთის ახალმა შეთანხმებამ 1907 ა. ინგლისის გავლენის სფეროში მოაქცია (იმ პირობით, რომ დაცული იქნებოდა რუსეთის სავაჭრო ინტერესები). XX ს. დამდეგიდან ა-ში გავლენის მოპოვებას ცდილობდა გერმანია, რ-საც I მსოფლიო ომის წლებში ოსმალეთთან ერთად სურდა ა. რუსეთისა და ინგლისის საწინააღმდეგო პლაცდარმად ექცია, მაგრამ ა-მა ომის ბოლომდე დაიცვა ნეიტრალიტეტი.

დიდი ოქტ. სოციალ. რევ. გავლენით დაიწყო ავღანელთა ეროვნ.-განმათ. მოძრაობის მძლავრი აღმავლობა.

ამირა ჰაბიბულას მოკვლის შემდეგ (1919) დამოუკიდებლობისათვის ბრძოლას სათავეში ჩაუდგა მისი უმცროსი შვილი, ახალგაზრდა ავღანელთა ერთ-ერთი ხელმძღვანელი *ამანულა-ხანი,* რ-მაც 1919 წ. 28 თებ. ა. დამოუკიდებელ სახელმწიფოდ გამოაცხადა. საბჭ. რუსეთმა პირველმა ცნო ა-ის დამოუკიდებლობა. ამანულა-ხანმა კარგად შეაფასა საბჭ. რუსეთის კეთილმეზობლობის მნიშვნელობა და 1919 აპრ. მეგობრული წერილით ვ. ი. ლენინს ურთიერთკავშირი და მეგობრობა შესთავაზა. თავის პასუხში ვ. ი. ლენინმა აღნიშნა, რომ საბჭ. მთავრობა მზად იყო დაუყოვნებლივ გაეცვალა ელჩები ა-თან და იმპერიალიზმის წინააღმდეგ ბრძოლაში დახმარება აღმოეჩინა მისთვის.

1919 მაისში ინგლისმა მესამე აგრესიული ომი წამოიწყო ა-ის წინააღმდეგ. პუშტუს ტომების აქტიური დახმარებითა და საბჭ. რუსეთის მორალურ-პოლიტ. მხარდაჭერით ავღ. ხალხმა ამჯერადაც უკუაგდო მტერი. 1919 წ. 8 აგვ. რავალპინდში ხელმოწერილი (პრელიმინარული) ხელშეკრულებით ინგლისმა ცნო ა-ის დამოუკიდებლობა.

1921 წ. 28 თებ. ქაბულში ხელმოწერილ იქნა ა.-საბჭ. რუსეთის მეგობრობის ხელშეკრულება, რ-საც საფუძვლად დაედო სრული თანასწორუფლებიანობისა და შინაგან საქმეებში ჩაურევლობის პრინციპები. ხელშეკრულებამ ხელი შეუწყო ა-ის საერთაშ. პრესტიჟის ამაღლებას. 1921 ნოემბერში ინგლ. იძულებული გახდა საბოლოო ზავი დაედო და დიპლ. ურთიერთობა დაემყარებინა ა-თან.

1919—28 ა-ში გატარდა პროგრ. რეფორმები, მოხდა სახელმწ. აპარატის რეორგანიზაცია, ა. დაიყო ადმ. ერთეულებად, შეიზღუდა ტომების ზედაფენის უფლებები. 1921 მიიღეს კანონი მრეწვ. განვითარების შესახებ, 1923 — კანონი მიწაზე შეუზღუდველი კერძო საკუთრების და მისი თავისუფლად ყიდვა-გაყიდვის უფლების შესახებ. შეიქმნა სავაჭრო-სააქციო საზ-ბები. ნატურალური გადასახადი ფულადით შეიცვალა. შემოიღეს სისხლისა და სამოქალაქო სამართლის კანონმდებლობა, აიკრძალა მონებით ვაჭრობა და სხვ.; 1923 მიღებულ იქნა ა-ის პირველი კონსტიტუცია.

რეფორმებს არ გამოუწვევია ძირეული ცვლილებები სოც. ურთიერთობაში. აგრ. საკითხი გადაუჭრელი დარჩა. ტაჯიკი, უზბეკი და ჰაზარი მშრომელები კვლავ განიცდიდნენ ფეოდ. და ეროვნ. ჩაგვრას. რეფორმებით მასების უკმაყოფილება თავის სასარგებლოდ გამოიყენა ფეოდ. რეაქციამ (ხანები, სამღვდელოების ზედაფენა) და ინგლ. იმპერიალიზმის დახმარებით რამდენიმე ამბოხება მოაწყო.

1928 შემოდგომაზე მთავრობის საწინააღმდეგო აჯანყების შედეგად „ახალგაზრდა ავღანელთა" მთავრობა დაემხო; მოკლე ხნით ძალაუფლება ხელთ იგდო რეაქციონერმა ბაჩაი საკაომ, მაგრამ ავღანელთა ეროვნ. ძალებმა, ამანულა-ხანის ყოფილი სამხ. მინისტრის ნადირ-ხანის მეთაურობით 1929 შემოდგომაზე დაამხეს რეაქციული ხელისუფლება და მეფედ ნადირ-ხანი გამოაცხადეს (იხ. *ნადირ-შაჰი*).

ახალმა მთავრობამ განახორციელა ზოგიერთი რეფორმა; სავაჭრო კაპიტალის წარმომადგენლები სახელმწ. მმართველობაში დაუშვეს, ამავე დროს ზოგიერთი პრივილეგია დაუბრუნდა ხანებსა და სამღვდელოებას. აღნიშნული საშინაო ღონისძიებები აისახა 1931 კონსტიტუციაში, რ-იც 1923 კონსტიტუციასთან შედარებით კონსერვატიული იყო.

ნადირ-შაჰის მთავრობა სსრკ-თან თანამშრომლობის პოლიტიკას დაადგა: 1930—31 შუა აზიიდან ა-ში შეხიზნული ბასმაჩების ბანდები გაანადგურა და გააფართოვა სსრკ-თან სავაჭრო-ეკონ. კავშირი. 1931 წ. 24 ივნ. დაიდო სსრ კავშირ-ა-ის ნეიტრალიტეტისა და ურთიერთთავდაუსხმელობის ხელშეკრულება.

1933 ახალი მთავრობის პოლიტიკით უკმაყოფილო ელემენტებმა (ახალგაზრდა ავღანელთა ბანაკიდან) მოკლეს ნადირ-შაჰი; ტახტი დაიკავა მისმა შვილმა მუჰამედ ზაჰირ-შაჰმა (1933—73). ამ ცვლილებას ა-ის საშინაო და საგარეო პოლიტიკაზე გავლენა არ მოუხდენია. განმტკიცდა სავაჭრო კაპიტალის კონცენტრაცია. ეკონ. საქმიანობაში სახელმწიფოს ჩარევისა და სსრ კავშირთან ხელსაყრელი ვაჭრობის მეოხებით ა-მა ძირითადად თავიდან აიცდინა მსოფლიო ეკონ. კრიზისის უარყოფითი გავლენა და გარკვეულ წარმატებას მიაღწია კულტ. სარბიელზეც.

II მსოფლიო ომის წინა წლებში ა-მა დას. იმპერიალ. სახელმწიფოების ძლიერი პოლიტ. ზემოქმედება განიცადა, ამასთან ახლდა უცხოური მონოპოლიების აქ-


ბალა-ხისარის ციხესიმაგრე ქაბულში დგას V ს-იდან. მრავალგზის გადაკეთებულია.

ტიურობის ზრდა. 1937 ინგლისმა დროებით მოახერხა ჩაეთრია ა. საადაბადის პაქტში. ა-ის მიმართ განსაკუთრებულ ინტერესს იჩენდნენ ფაშისტური გერმანია და იტალია. 1938 გერმანიამ 27 მლნ. მარკა კრედიტი მისცა ა-ს იარაღისა და აღჭურვილობის შესაძენად.

II მსოფლიო ომში ა-ს მონაწილეობა არ მიუღია; ომის დაწყებისთანავე ნეიტრალიტეტი გამოაცხადა (1939 წ. 7 სექტ.), მაგრამ გერმ.-იტალ. აგენტურა ცდილობდა იგი ანტისაბჭოთა პროვოკაციებისა და ინდოეთში ინგლ. ინტერესების საწინააღმდეგო პლაცდარმად გადაექცია. სსრ კავშირისა (1941 წ. 11 ოქტ.) და ინგლისის (1941 წ. 9 ოქტ.) დემარშის შემდეგ ა-ის მთავრობამ თავისი ქვეყნიდან გააძევა ყველა გერმ. და იტალ. აგენტი.

II მსოფლიო ომის დასასრულისათვის ა. რჩებოდა ფეოდ. გადმონაშთების მქონე სუსტად განვითარებულ ქვეყნად. სოფ. მეურნეობაში ჩაბმული იყო მოსახლეობის 90%. მიწათმოქმედებისა და მეცხოველეობის განვითარებამ, ავღანელ მსხვილ ვაჭართა მონოპოლიური გაერთიანებების—შირქეთების საქმიანობის გაფართოებამ და ფეოდ. ექსპლუატაციის გაძლიერებამ გააუარესა გლეხობის ძირითადი მასის — მომთაბარეთა, ნახევრად მომთაბარეთა, მუშებისა და ხელოსანთა მდგომარეობა. 1947 მთავრობამ ნაწილობრივ შეკვეცა საგარეო ვაჭრობაში შირქეთების მონოპ. უფლებები, ხოლო დიდ ქალაქებს თვით-



1 ჩინეთი

მმართველობის უფლებები მიანიჭა, მაგრამ არსებული სოც.-ეკონ. ურთიერთობანი ხელუხლებელი დარჩა.

აშშ-ისა და ინგლ. იმპერიალისტებმა ისარგებლეს ა-ის ეკონომიკის სისუსტით და ხელთ იგდეს კრაველით ვაჭრობის მონოპოლია. 1950-იდან ა-ის ეკონომიკაში აქტიურად შეიჭრა დას. გერმანიის კაპიტალი. ეკონ. სიძნელეები და სოც. ურთიერთობანი ა-ში წარმოშობდა ოპოზიციურ საზ. მიმდინარეობებს, რ-ებიც იბრძოდნენ სახელმწ. სისტემის დემოკრატიზაციისათვის, კოლონიალიზმის დასათრგუნად. მოძრაობა „გაღვიძებული ახალგაზრდობის“ (შეიქმნა 1947) საფუძველზე 1950—51 ჩამოყალიბდა პოლიტ. ჯგუფები, რ-ებმაც გამოსცეს პირველი არაოფიც. გაზეთები და წამოაყენეს ბურჟ.-დემოკრ. ხასიათის მოთხოვნები.



ბრინჯაოს ქვაბი ჰერათიდან 1163. ერმიტაჟი, ლენინგრადი.

1946 ა. გაეროს წევრი გახდა. ომის შემდგომ წლებში ხელმოწერილ იქნა ა.-სსრ კავშირის შეთანხმება სახელმწ. საზღვრის შესახებ, რ-ის მიხედვითაც ახალი საზღვარი ამუდარიისა და ფანჯის ფარვატერის შუა დაწესდა. 1950 ა-მა მეგობრობის ხელშეკრულება დადო ინდოეთთან და ცნო ჩინეთის სახ. რესპ., 1955 აპრილში მონაწილეობა მიიღო აზიისა და აფრიკის ქვეყნების სოლიდარობის ბანდუნგის კონფერენციის მუშაობაში.

ამ პერიოდში გამწვავდა ა.-პაკისტანის ურთიერთობა. პუშტუს (ავღანელთა) ტომებით დასახლებული პუშტუნისტანის ვრცელი ტერიტორია, „დიურანდის ხაზის“ (იხ. *დიურანდის მისია*) შესაბამისად, პაკისტანის ფარგლებში მოექცა. პუშტუს ტომებმა ბრძოლა გააჩაღეს უსამართლო გადაწყვეტილების წინააღმდეგ. ა-ის მთავრობამ არ ცნო პუშტუნისტანი, რამაც გაამწვავა მისი ურთიერთობა პაკისტანთან. პაკისტანის მთავრობამ აკრძალა ა-ის საქონლის ტრანზიტი თავის ტერიტორიაზე, მაგრამ ა-ის ეკონ. ბლოკადაში მოქცევის განზრახვა ჩაშალა სსრკ-ა-ის 1955 ივლ. შეთანხმებამ სსრკ ტერიტორიით ა-ის საქონლის ტრანზიტის შესახებ.

1953—63 მუჰამედ *დაუდის* მთავრობამ განახორციელა პროგრ. ღონისძიებანი: გამოაცხადა „მართული ეკონომიკის“ პოლიტიკა, რ-იც ითვალისწინებდა სახელმწ.-კაპიტალ. ხასიათის ღონისძიებათა გატარებას. შეიქმნა სახელმწ. ორგანიზაციები და შერეული სააქციო საზ-ბები საგარეო ვაჭრობის სფეროში, დაწესდა სახელმწ. კონტროლი სამრეწვ. საწარმოებსა და საბანკო საქმიანობაზე და სხვ.; ეკონ. განვითარების I და II ხუთწლიანი გეგმა 1956/57—60/61 და 1962/63—66/67 მიზნად ისახავდა საწარმოო ძალების განვითარების დაჩქარებას. ა-ის ეკონ. განვითარებაში დიდი როლი ითამაშა 50—60-იან წწ-ში სსრკ და სხვ. სოციალ. ქვეყნებთან თანამშრომლობის მნიშვნელოვნად გაფართოებამ. სსრკ მონაწილეობით ა-ში აიგო მრავალი საწარმო და ობიექტი. 1972 ა-მა შეასრულა III ხუთწლიანი გეგმა (1967—72) და შეუდგა IV ხუთწლიანი გეგმის რეალიზაციას.

ქვეყნის განვითარებას ართულებდა და აფერხებდა ფეოდ.-კლერ. რეაქციის წინააღმდეგობა, აგრ. საკითხის მოუგვარებლობა, გლეხობის ექსპლუატაციის ნახევრად ფეოდ. ფორმების არსებობა, წარსულის ჯერ კიდევ დიდი გავლენა იდეოლოგიის, სამართლისა და ყოფის სფეროში. ახლის დამკვიდრებას ხელს უშლიდნენ აგრეთვე ფეოდალთა და მსხვილი ბურჟუაზიის წარმომადგენლები.

1972 ქვეყნის ეკონ. მდგომარეობა გაუარესდა. მუშებისა და სტუდენტების გაფიცვები, სახელმწ. მოხელეთა დემონსტრაციები მიმართული იყო ფასების ზრდის, სპეკულაციის, კორუფციის წინააღმდეგ; ისინი მოითხოვდნენ ხელფასის მომატებას, სოც.-ეკონ. რეფორმების გატარებას, კონსტიტუციით გათვალისწინებული პოლიტ. პარტიებისა და პროფკავშირების შექმნის კანონის განხორციელებას.



საკრებულო მეჩეთი ჰერათში. XIII—XIV სს. მინარეთებიანი კარიბჭე აგებულია 1936—44 წლებში.

1973 წ. 17 ივლ. ა-ის ახალგაზრდა ოფიცერთა ჯგუფმა გენერალ მუჰამედ დაუდის ხელმძღვანელობით მოახდინა სახელმწ. გადატრიალება — დაამხო მონარქია და გამოაცხადა რესპუბლიკა. ახალ რესპ. მთავრობას, როგორც სახელმწ. მეთაური და პრემიერ-მინისტრი, სათავეში ჩაუდგა მ. დაუდი. რესპ. გამოცხადებას მხარი დაუჭირა პროგრ. ინტელიგენციამ, მოწინავე მოხელეებმა და მოსახლ. ფართო ფენებმა. სსრკ პირველმა ცნო ახ. რესპ. მთავრობა.

რესპ. მთავრობამ შეიმუშავა სოც.-ეკონ. გარდაქმნების ახ. პროგრამა, რ-ის შესაბამისად სერიოზული ყურადღება მიექცევა ა-ის ეკონ. განვითარების ტემპების დაჩქარებას, სახელმწ. სექტორის ხვ. წ. გადიდებას, საზ. ცხოვრების ყველა დარგის დემოკრატიზაციას, განათლების სისტემის ძირეულ გარდაქმნას, მუშათა კანონმდებლობის შემოღებას.

საგარეო პოლიტიკის სფეროში რესპ. მთავრობა განაგრძობს პოზიტიური ნეიტრალიტეტის პოლიტიკას, მხარს უჭერს სახელმწიფოთა მშვიდობიანი თანაარსებობის პრინციპების დამკვიდრებას, ეროვნ.-განმათ. მოძრაობას, სსრკ-თან ტრად. მეგობრული ურთიერთობის განმტკიცებას.



ხოჯა აბუ ნასრ ფარსის მავზოლეუმი-მეჩეთი ბალხში. XV ს.

1959 შეიქმნა სსრ კავშირ-ა-ის მეგობრობისა და კულტ. ურთიერთობის საზ-ბა, 1960 ა-ში დაარსდა ა.-სსრ კავშირის მეგობრობის საზ-ბა. 1965 გააგრძელეს სსრ კავშირ-ა-ის 1931 ხელშეკრულების მოქმედების ვადა.

*ლიტ.*: Маркс К., Хронологические выписки по истории Индии (664—1858 гг.), М., 1947; Энгельс Ф., Афганистан, Маркс К. и Энгельс Ф., Соч., 2 изд., т. 14; მისივე, Перспективы англо-персидской войны, იქვე, т. 12; Ленин В. И., Тетради по империализму, Полн. собр. соч., 5 изд., т. 28, с. 489—494, 708—710; დონაძე ვ., აზიისა და აფრიკის ქვეყნების უახლესი ისტორია, ნაწ. 1, თბ., 1968; დონაძე ვ., მენთეშაშვილი ა., ცინცაძე ი., აზიისა და აფრიკის ქვეყნების უახლესი ისტორია, ნაწ. 2, თბ., 1970; შარაშენიძე ზ., ოქტომბრის რევოლუცია და ავღანეთის დამოუკიდებელი სახელმწიფოს შექმნა, კრ.: ოქტომბრის რევოლუცია და მახლობელი და შუა აღმოსავლეთის ქვეყნები, თბ., 1967; Ахрамович Р. Т., Афганистан в 1961—1966 гг., М., 1967; მისივე, Афганистан после второй мировой войны, М., 1961; Ежов Г. П., Наш сосед Афганистан, М., 1965; Массон В. М., Ромодин В. А., История Афганистана, т. 1—2, М., 1964—65; Ниалло А., Классики марксизма-ленинизма об Афганистане, «Известия АН Узб. ССР», 1949, № 6; Рейснер И. М., Развитие феодализма и образование государства у афганцев, М., 1954.
*ვ. დონაძე.*

### VI. ეკონომიკურ-გეოგრაფიული ნარკვევი

**ზოგადი დახასიათება.** ა. აგრარული ქვეყანაა. ეკონომიკის საფუძველია სარწყავი მიწათმოქმედება და საძოვრული მესაქონლეობა. დამოუკიდებლობის მოპოვებამ, ნახევრად კოლონიური რეჟიმის დამხობამ და ფეოდ. დაქუცმაცებულობის მოსპობამ ა-ის მეურნეობრივ კარჩაკეტილობას საფუძველი შეურყია, ხელი შეუწყო საქონელწარმოების განვითარებას და სოფ. მეურნ. სპეციალიზაციას. ვითარდება მრეწველობაც. ა-მა წარმატებით შეასრულა ეკონ. განვითარების 3 ხუთწლიანი გეგმა. მეურნ. განვითარების საქმეში ა-ს დიდ დახმარებას უწევენ სსრკ და სხვ. სოციალ. ქვეყნები. სსრ კავშირის დახმარებით აქ აშენდა მექანიზებული პურკომბინატი, ასფალტ-ბეტონისა და ავტოსარემონტო-მექანიკური ქ-ნები (ქაბული), აირსარეწი, აირსადენი, საირიგაციო სისტემა (მდ. ქაბულზე), კაშხალი (ღაზნის მახლობლად), ელევატორი, ჰესები (ფულ-ი-ხუმრი, ნაღლუ), ავტოგზატკეცილები: ქაბულ—შერხანი და ქუშქა—ჰერათ—ყანდაარი. 1970 დაიწყო აზოტოვანი სასუქების ქ-ნის მშენებლობა (მაზარ-ი-შარიფი); გაჰყავთ ავტოგზატკეცილი ფულ-ი-ხუმრი—მაზარ-ი-შარიფ—შიბარღანი.

**სოფლის მეურნეობა** იძლევა საერთო საზ. პროდუქტის 80%-ს. წამყვანია მიწათმოქმედება. ჭარბობს მსხვილი მიწათმფლობელობა. მემამულეების, მსხვილი მოხელეების, ვაჭრებისა და სახელმწიფოს ხელშია სას.-სამ. მიწების დაახლ. 73%. გლეხობის უდიდესი ნაწილი მცირემიწიანი ან უმიწაწყლოა. დამუშავებული მიწის საერთო ფართობი დაახლ. 7,8 მლნ. *ჰა*-ს შეადგენს, აქედან 5,3 მლნ. *ჰა* ხელოვნურად ირწყვება. სას.-სამ. კულტურებს ყოველწლიურად უკავია დაახლ. 2,6 მლნ. *ჰა* სარწყავი და 1,3 მლნ. *ჰა* ურწყავი მიწა. დანარჩენ სახნავ მიწებს ტოვებენ სანეულოდ. სახნავ-სათესი მიწების თითქმის 70% ჩრდ. ა-შია. სარწყავი მიწათმოქმედების მნიშვნელოვანი კერები განლაგებულია ჰარირუდის, ჰილმენდის, სურხაბის, ქაბულისა და სხვ. მდინარეთა აუზებში.

დამუშავებული მიწის თითქმის 90% უკავია მარცვლეულ კულტურებს, აქედან 70% — ხორბალს. ხორბალი მოჰყავთ ა-ის ჩრდ. ნაწილში (ხანაბადსა და ფაიზაბადს შუა). ხორბლის საქონელწარმოებით გამოირჩევა მდ. ჰარირუდის ხეობა. მაღალმთიან რაიონებში (3600 *მ*-მდე) ჭარბობს ქერი; ბრინჯი მოჰყავთ ყუნდუზის, ხანაბადის, ჰერათის, საბზავარის ოაზისებში და ჯალალაბადის ვაკეზე. სიმინდი ითე-

ს ა ს.-ს ა მ. კ უ ლ ტ უ რ ე ბ ი ს მ ო ს ა ვ ა ლ ი

| | მოსავალი (ათ. ტ) | | |
|---|---|---|---|
| | 1948—52[1] | 1967 | 1972 |
| ხორბალი . . . | 1700 | 2200 | 2243 |
| ბრინჯი . . . | 331 | 345 | 400 |
| სიმინდი . . . | 350 | 730 | 700 |
| ქერი . . . . . | 269 | 375 | 350 |
| შაქრის ჭარხალი . . . . | 30 | 60 | 60 |

[1] საშ. წლიური.

სება ქაბულისა და ქუნარის ხეობებში. საკმაოდ გავრცელებულია პარკოსანი კულტურები (ცერცვი, ლობიო). ტექ. კულტურებიდან მოჰყავთ ბამბა (უმთავრესად ბალხისა და ბაღლანის პროვინციებში), შაქრის ჭარხალი (ბაღლანის პროვ.), შაქრის ლერწამი, სელი და სხვ.; მევენახეობა განვითარებულია ყანდაარის, ქაბულისა და ჰერათის პროვინციებში. ხეხილიდან ჭარბობს ატამი, ჭერამი, ლეღვი, კაკალი, თუთა, ნუში, ბროწეული, ფინიკი და ციტრუსები.

მთიანი რაიონების მოსახლ. ძირითადი საქმიანობაა მომთაბარე მეცხოველეობა, უმთავრესად სახირცე-სამატყლე მეცხვარეობა (20 მლნ. სული, 1972/73). საკრაველე ცხვრის (6 მლნ. სული) მოშენებით ა. მსოფლიოში II ადგილზეა (სსრ კავშირის შემდეგ). ა. წლიურად საექსპორტოდ ამზადებს 2,5 მლნ-მდე ცალ კრაველის ტყავს (III ადგილი მსოფლიოში სსრ კავშირისა და სამხრ. აფრ. რესპუბლიკის შემდეგ). მეცხვარეობის ძირითადი რ-ნებია ბაღლანისა და ფარიაბის პროვინციები. მსხვ. რქ. მესაქონლეობა ექსტენსიური ხასიათისაა (3 მლნ. სული, 1972/73). გამწევ პირუტყვად იყენებენ სახედარს, ჯორს, აქლემსა და ცხენს. ჰერათის, ბაღლანის, ჯალალაბადისა და მაზარ-ი-შარიფის რ-ნებში განვითარებულია მეაბრეშუმეობა.

**მრეწველობა** ა-ში სუსტად არის განვითარებული, საერთო საზ. პროდუქტის მხოლოდ 8%-ს იძლევა. წარმოებს ქვანახშირის, გოგირდის, ქვამარილის (ქ. თალიკანის მახლობლად), მარმარილოს, ლაზურიტის (ბადახშანი), ტალკის, კერამ. სამშენებლო ნედლეულის მოპოვება. ქვანახშირის მარაგია დაახლ. 76 მლნ. ტ (მთავარი ცენტრები კარკარი და იშფუშთა). 1972/73 ამოღებულია 140,0 ათ. ტ. დაიწყო ბუნებრივი აირის მოპოვება შიბარღანის მახლობლად, საიდანაც აირს სსრ კავშირიც იღებს. ელექტროენერგიის თითქმის 95%-ს ჰიდროელსადგურები იძლევა. 1972/73 გამომუშავდა 450 მლნ. *კვტ. სთ* ელექტროენერგია. ა-ის ყველაზე დიდი ჰიდროელსადგურია ნაღლუ მდ. ქაბულზე (სიმძლ. 67,5 ათ. *კვტ*). აღსანიშნავია სარობისა და ფულ-ი-ხუმრის ჰესებიც.

დამუშავებითი მრეწვ. დარგებიდან განვითარებულია მსუბუქი, კვების, საშენ მასალათა მრეწველობა. ბამბეულის წარმოების მსხვილი ცენტრებია გულბაჰარი, ფულ-ი-ხუმრი, ჯაბალ-უს-სირაჯი, შალის მრეწველობისა — ქაბული და ყანდაარი. კვების მრეწვ. საწარმოებიდან აღსანიშნავია ყანდაარის საკონსერვო, ბაღლანის შაქრისა და ყუნდუზის კარაქ-მარგარინის ქ-ნები. უკანასკნელ პერიოდში აშენდა სამშენებლო, ლითონდასამუშ. და კვების მრეწვ. ობიექტები, რ-თაგან აღსანიშნავია ჯაბალ-უს-სირაჯის და ფულ-ი-ხუმრის ცემენტის ქ-ნები, ჯანგალაქის ავტოსარემონტო-მექან. ქ-ნა, ჯალალაბადის საფეიქრო ფ-კა, ქაბულის რძის ქ-ნა და ფარმაცევტული ფ-კა.

შინამრეწველობაში (ტყავის დამუშავება, ხალიჩების წარმოება) ჩაბმულია 200 ათ. კაცი. ავღანური ხალიჩები ცნობილია მთელ მსოფლიოში. მეხალიჩეობის მთავარი რ-ნებია: მაზარ-ი-შარიფი, მაიმანა, დავლათაბადი და ჰერათი.

**ტრანსპორტი.** მიმოსვლის ძირითადი საშუალებაა საავტ. ტრანსპორტი. საავტ. გზების სიგრძე 7,8 ათ. *კმ* (1973), აქედან 2,6 ათ. *კმ* მოასფალტებულია, განსაკუთრებით მნიშვნელოვანია წრიული მაგისტრალი ქაბულ — ყანდაარ — ჰერათ — მაიმანა — მაზარ-ი-შარიფი — ქაბული. 1973 ა-ში იყო დაახლ. 75 ათ. ავტომანქანა; ა-ის რკინიგზის სიგრძე 10 *კმ*-ზე ნაკლებია. იგი დასახლებულ პუნქტ თორაგუნდაის აკავშირებს ქუშქასთან (სსრ კავშირი). ეს ხაზი 1966 გადაეცა ავღანეთს. ერთადერთი სანაოსნო მდინარეა ამუდარია, რ-ზეც სსრ კავშირის დახმარებით აშენდა მექანიზებული ნავსადგური შერხანი. ავიატრანსპ. ემსახურება როგორც გარე, ისე შიგა მიმოსვლას. საერთაშ. მნიშვნელობის აეროპორტებია ქაბული და ყანდაარი. ტვირთის გადასაზიდად იყენებენ სასაპალნე ცხოველებს (აქლემი, ცხენი, სახედარი).

**საგარეო ვაჭრობა.** 1972/73 ა-ის ექსპორტმა 117,4 მლნ. დოლარი შეადგინა, იმპორტმა — 128 მლნ. ექსპორტის 80—90%-ია კრაველი, მატყლი, ბამბა და ხილი. იმპორტში უმთავრესია სამრეწვ. ნაწარმი, ნავთობპროდუქტები, ავტომანქანები, სამშენებლო მასალა და სხვ. ა-ის მთავარი სავაჭრო პარტნიორებია სსრკ (ექსპორტის 39%, იმპორტის 28%, 1972/73), აშშ, გფრ, დიდი ბრიტანეთი, პაკისტანი, ინდოეთი, იაპონია და ჩეხოსლოვაკია. სსრ კავშირს ა-იდან გამოაქვს ბამბა, მატყლი, ტყავი და სხვ.; შეაქვს სამრეწვ. მოწყობილობა, ავტომანქანები და მათი ნაწილები, ნავთობპროდუქტები, ბამბეულის ქსოვილები, შაქარი და სხვ.; აშშ-ს ძირითადად კრაველი გააქვს.

*ლიტ.*: Афганистан. Справочник, М., 1964; Головин Ю. М., Афганистан. Экономика и внешняя торговля, М., 1962; Гуревич Н. М., Экономическое развитие Афганистана, М., 1966; Давыдов А. Д., Аграрный строй Афганистана, М., 1967; Пикулин М. Г., Очерки по аграрному вопросу в Афганистане, Таш., 1965; Поляк А. А., Экономический строй Афганистана, М., 1964; Пулpropkин В. А., Афганистан. Экономическая география, М., 1965; Современный Афганистан, М., 1960; Черняховская Н. И., Развитие промышленности и положение рабочего класса Афганистана, М., 1965.

## VII. შეიარაღებული ძალები

ა-ის შეიარაღებული ძალები შედგება სახმელეთო ჯარებისა და სამხ.-საჰაერო ძალებისაგან. უმაღლესი მთავარსარდალია სახელმწიფოს მეთაური. შეიარაღებულ ძალებს უშუალოდ ხელმძღვანელობს ეროვნ. თავდაცვის სამინისტრო. სახმელეთო ჯარების რიცხვი დაახლ. 80 ათ. კაცია (1968), სამხ.-საჰაერო ძალებისა — 7 ათ. არსებობს სამხ. ჟანდარმერიაც (დაახლ. 18 ათ. კაცი), რ-იც შინაგან საქმეთა სამინისტროს ემორჩილება, სასაზღვრო სამსახურს ეწევა და შინაგან წესრიგს იცავს. ა-ის შეიარაღებული ძალები კომპლექტდება საყოველთაო სამხ. სამსახურის კანონის საფუძველზე. მშვიდობიანობის დროს სამხ. სამსახურში იწვევენ 22 წლის მამაკაცებს 2 წლით.

## VIII. სამედიცინო-სანიტარული მდგომარეობა და ჯანმრთელობის დაცვა. სავეტერინარო საქმე

**სამედიცინო-სანიტარული მდგომარეობა და ჯანმრთელობის დაცვა.** ა-ში ყველაზე უფრო გავრცელებულია ინფექციური დაავადებანი. ხშირია ქოლერის ეპიდემია, დიზენტერია, მუცლის ტიფი; მუდმივად არის პარტახტიანი ტიფი, თითქმის ყველგან გავრცელებულია მალარია, მოსახლ. 30% დაავადებულია ტუბერკულოზით, 90% — ჰელმინთოზებით; ქალაქებში გავრცელებულია ათაშანგი, გონორეა, არის კანის ლეიშმანიოზის, ენდემური ჩიყვის, კეთრის კერები. გავრცელებულია ტრაქომა, ტრიქოცეფალოზი, სკორბუტი, ქინქლისმიერი ცხელება; არაინფექციურ დაავადებათაგან ხშირია რაქიტი, პელაგრა, ღვიძლის ციროზი, სარკომა და შარდკენჭოვანი დაავადება.

ა-ის ჯანდაცვას განაგებს ჯანდაცვის სამინისტრო. ყოველ პროვინციაში არის ჯანდაცვის სამსახური. მოსახლ. სამედ. დახმარებას უწევენ სახელმწ. დაწესებულებები და კერძო ექიმები. 1965 ა-ში იყო 67 საავადმყოფო, 2,6 ათ. საწოლი (0,17 საწოლი 1000 მცხ-ზე), 59 ჯანდაცვის ცენტრი, 71 პოლიკლინიკა, 11 დისპანსერი, 12 სამედ. დახმარების პუნქტი, 11 მოძრავი ამბულატორია. 1966 ა-ში მუშაობდა 721 ექიმი (1 ექიმი 21 ათ. მცხ-ზე), 146 კბილის ექიმი, 157 ფარმაცევტი, 465 მედდა და 108 ბებიაქალი. სამედ. კადრებს ამზადებს ქაბულის და ჯალალაბადის უნ-ტები. ექიმების მომზადებასა და დაავადებებთან ბრძოლაში ა-ს დახმარებას უწევს სსრკ და ჯანდაცვის საერთაშ. ორგანიზაცია.

**სავეტერინარო საქმე.** სას.-სამ. ცხოველებში გავრცელებულია ბრუცელოზი, ტუბერკულოზი, აფრიკული ჭირი, ჯილეხი და სხვ.; ა-ში თითქმის არ ტარდება სამკურნალო და პროფილაქტ. ღონისძიებები.



მინარეთი სოფ. ჯამის მახლობლად. 1153—1202.



ქაბული. მაივანდის პროსპექტი. მარცხნივ—კინოთეატრი «პამირი».

ვეტ. სპეციალისტთაგან ამზადებენ მხოლოდ საშ. პერსონალს. ა-სა და საბჭ. კავშირს შორის 1963 დადებული კონვენციის შესაბამისად სსრკ ეხმარება ა-ს სას.-სამ. ცხოველების დაავადებათა ლიკვიდაციაში.

**IX. განათლება, სამეცნიერო და კულტურულ-საგანმანათლებლო დაწესებულებანი**

XX ს. დამდეგამდე ა-ში მხოლოდ მუსლ. სკოლები იყო. პირველი საერო სკოლა 1903 გაიხსნა. 1931 კონსტიტუციით დაწესებული სავალდებულო დაწყ. სწავლება ფაქტობრივად არ ხორციელდება. სწავლება უფასოა, მიმდინარეობს ან პუშტუ, ან დარი ენაზე. ყველა ტიპის სკოლაში სწავლობენ ისლამს. დაწყ. სკოლა ქალაქში 6-წლიანია, სოფლად — 3-წლიანი. 6-წლიანი დაწყ. სკოლის ბაზაზე მუშაობენ 3-წლიანი საშუალედო სკოლები. საშ. სკოლა ამზადებს კადრებს უმაღლესი სასწავლებლებისათვის. 1967/68 სასწ. წ. დაწყ. სკოლებში იყო 447 ათ. მოსწავლე, საშუალედო და საშ. სკოლებში—54,3 ათ. პროფტექ. მომზადებას მოსწავლეები გადიან სახელოსნო სასწავლებლებში დაწყ. 6-წლიანი სკოლის ბაზაზე, საშ. სპეცგანათლებას — სამ-ოთხწლიან სასწავლებლებსა და სკოლებში, სადაც იღებენ საშუალედო სკოლადამთავრებულებს. ა-ში რამდენიმე პედ. სასწავლებელი და კოლეჯია. უმაღლესი სასწავლებლებია: ქაბულის უნ-ტი (1946), ჯალალაბადის უნ-ტი (1963). სსრკ დახმარებით ა-ში აშენდა პოლიტექნ. ინ-ტი (ქაბული, 1967). ა-ში სამეცნ. დაწესებულებების ჩამოყალიბება დაიწყო მხოლოდ II მსოფლიო ომის წინა პერიოდში. 1960 ქაბულში დაარსდა სამეცნ. ქიმ. ცენტრი, რ-ის ბაზაზე უნდა ჩამოყალიბდეს საბუნებისმეტყველო მეცნ. აკადემია. ბევრი სამეცნ. ლაბორატორია დააარსა იუნესკომ. ფილოლ. მეცნ. დარგებიდან ყველაზე განვითარებულია ლექსიკოგრაფია და ლექსიკოლოგია. ენციკლოპედიური საზ-ბა 50-იანი წლებიდან აქვეყნებს ავღანურ ენციკლოპედიას. ფილოლ. კვლევის ცენტრია აკადემია „პაშტო ტოლინა“. აღსანიშნავია ქაბულის ბ-კა (დაარსდა 1920; 65 ათ. ტ.); ქაბულის ისტ.-ეთნ. მუზეუმი (დაარსდა 1922).


ბარბაროსის თავი. ქანდაკების ფრაგმენტი. ჰადის ნაქალაქარი. ახ. წ. პირველი საუკუნეები.


ა. ბ რ ე შ ნ ა. «ბამიანელი საპატარძლო».

**X. ბეჭდვითი სიტყვა, რადიომაუწყებლობა**

ა-ში ლითოგრ. წიგნებისა და პირველი გაზეთების გამოცემა XIX ს-იდან იწყება. ამჟამად აქ გამოდის 40-მდე გაზეთი. მათგან უმთავრესია „ისლაჰი“ (1929-იდან) — მთავრობის ოფიციალური ორგანო; „ანისი“ (1927-იდან), „ჰივადი“ (1949-იდან). იბეჭდება 40-მდე ჟურნალი. ა-ის საინფ. სააგენტო „ბახთარი“ (დაარსდა 1939) მომსახურებას უწევს პრესას, რადიომაუწყებლობასა და სახელმწ. დაწესებულებებს. ა-ის რადიომაუწყებლობის ცენტრი ქაბულშია (დაარსდა 1941). შიდაგადაცემები მიმდინარეობს 3 პროგრამით პუშტუ და დარი ენებზე, საზღვარგარეთისათვის კი — ინგლ., რუს., არაბ., გერმ., ფრანგ. და ურდუ ენებზე.


ახალი სახლები ქაბულის ცენტრში.

**XI. ლიტერატურა**

ავღანელები ოდითგანვე ორ ენაზე მეტყველებდნენ, რამაც განაპირობა ა-ის ლიტ-რის თავისებურება: დარი ენაზე (ფარსი-ქაბული) მეტყველი მწერლები მჭიდროდ იყვნენ დაკავშირებული სპარს. ლიტ-რასთან, პუშტუ ენაზე კი ვითარდებოდა ადგილობრივი ტრად. დამცველი და ამსახველი მწერლობა. ავღ. ლიტ-რის უმთავრესი წყარო მდიდარი ფოლკლორი იყო; ავღ. ზღაპრები და ლეგენდები არაერთ ლიტ. ძეგლს დაედო საფუძვლად. განსაკუთრებით პოპულარული იყო ადამხანისა და დურხანის უბედური სიყვარულის ლეგენდა, რ-საც ავღ. „ლეილმაჯნუნიანს“ უწოდებენ. ხალხური ლექსები და დასთანები დღესაც იკითხება საჯაროდ მოედნებსა და ჩაიხანებში. ავღ. ლიტ-რის ისტორიაში ორ პერიოდს გამოყოფენ: IX—XV და XVI—XIX სს. პირველი პერიოდის ძეგლებიდან მცირე რამ არის შემორჩენილი. პუშტუ ენაზე ავღ. მწერლობის უძველეს ნიმუშად ითვლება XIII ს. ხელნაწერის „წმინდანთა ცხოვრების“ ფრაგმენტები, რ-საც სულეიმან მაქის მიაწერენ, და გვიანდ. ანთოლოგიაში შეტანილი ლექსი, რ-საც VIII ს. მიაკუთვნებენ.

XVI ს. ა-ში ისტ. და სოც. გარდატეხათა საუკუნედ ითვლება. ლიტ-რაში მკაფიოდ აისახა ანტიფეოდ. მოძრაობა, რ-საც სათავეში ედგა *როშანიების* (ნათლისმცემელთა) სექტის ფირი (მოძღვარი) *ბაიაზიდ ანსარი*. როშანიები ქადაგებდნენ ადამიანთა თანასწორობას ღვთის წინაშე.

ა-ის ლიტ-რაში გავრცელებული იყო რითმოვანი პროზა, ამასთანავე დიდი ადგილი ეთმობოდა პუშტუ ენაზე არუზის (*არუდი*) კანონებით დაწერილ ლექსებს, *კასიდებსა* და *ღაზალებს*. პოეზიის აღორძინებას საფუძველი ჩაუყარა ბაიაზიდის შვილიშვილმა მირზა ანსარიმ (XVII ს.). თავისუფლებასა და ავღანელთა გაერთიანებას უმღეროდნენ *ხუშჰალ-ხან ხათაქი*, აბდ ალ-კადირ-ხან ხათაქი, *აბდ ალ-რაჰმან მომანდი, აბდ ალ-ჰამიდ მომანდი*, აფზალ-ხან ხათაქი, რ-მაც შეადგინა „მოოჭვილი ისტორია“ (როშანიების მოძრაობისა) და სხვ.; მათი შემოქმედება საზოგადოებრივ მოტივებს აცოცხლებდა ლიტ-რაში. პუშტუ ენაზე წერდა სამიჯნურო და პატრ. ლექსებს დამოუკიდებელი ავღ. სახელმწიფოს შემქმნელი *აჰმად-შაჰ დურანი*. მის დროს სამეფო კარზე თავი მოიყარეს ა-ის ლიტ-რის საუკეთესო წარმომადგენლებმა, რ-ებმაც პოეტურად აღწერეს დურანის მრავალრიცხოვანი ლაშქრობანი.

XIX ს. ა-ში ინგლ. დამპყრობთა წინააღმდეგ განმათ. ბრძოლებით დაიწყო. პუშტუნებით დასახლებული ტერიტ. დაკარგვამ, დედაქალაქის ყანდაარიდან ქაბულში გადატანამ (XVIII ს. ბოლო) შეაფერხა ლიტ-რის განვითარება პუშტუ ენაზე. XIX ს. II ნახ-იდან ლიტ-რა ა-ის გარეთ, ქ. ფეშავარსა და მის მეზობელ ოლქებში (თანამედროვე პაკისტანი) ვითარდება. აქვე ჩაეყარა საფუძველი პროზას პუშტუ ენაზე. მისი ფუძემდებლის *აჰმად მავლავის* დამსახურებაა სასაუბრო ენის გამოყენება ლიტ-რაში.

დარის ოფიც. ენად გამოცხადებამ ხელი შეუწყო სპარს. საკარო პოეზიის ტენდენციების, კერძოდ, სახოტბო ჟანრის მომძლავრებას. ამ მხრივ აღსანიშნავია ჰამიდ ქაშმირის „აქბარნამე“ (1844), რ-შიც აღწერილია ავღანელთა აჯანყება ინგლისელების წინააღმდეგ. მთავარი მოქმედი პირია ავღანელთა ეროვნ. გმირი აქბარ-ხანღაზი. განმანათლებელმა მაჰმუდ თარზიმ (1867—1935), რ-საც დიდი ღვაწლი მიუძღვის ა-ის ლიტ-რისა და პრესის განვითარებაში, და მისმა მიმდევრებმა გაამრავალფეროვნეს ლიტ. ნაწარმოებთა თემატიკა, გაამარტივეს სტილი და ენა. შეიქმნა ყველა პირობა, რომ ჩასახულიყო თანამედროვე ავღ. ლიტ-რა, რ-ის პირველი ნაბიჯები ა-ის სრულ დამოუკიდებლობას დაემთხვა.

თანამედროვე ა-ის ლიტ-რაში ვითარდება პროზა (ხადიმის, ჰაბიბის, სალიმის, აბდუ-რაჰმან ფაჟვაქის და სხვ. ყოფითი ნოველები). თანამედროვე გამოჩენილი პოეტები არიან აბდ ალ-რაუფ ბენავა, გულფაჩა ულფათი, ხალილულა ხალილი. II მსოფლიო ომის შემდეგ შეიქმნა პროგრ. ლიტ. მიმდინარეობა — „გაღვიძებული ახალგაზრდობა“, რ-ის დროშას მწერალმა ბენავამ წააწერა: „ან სიკვდილი, ან ახალი ცხოვრება“. უკანასკნელ წლებში ა-ში ითარგმნება დასავლური და რუსული ლიტ-რის ნიმუშები, რაც კეთილისმყოფელ გავლენას ახდენს თანამედროვე ა-ის ლიტ-რის განვითარებაზე.

*ლიტ.*: ავღანური პიქაიათები, თბ., 1958; **Асланов М. Г.**, Афганский фольклор и его изучение в СССР, «Труды Московского ин-та востоковедения», 1947, т. 5; **Герасимова А., Гирс Г.**, Литература Афганистана, М., 1963; Сказки и стихи Афганистана, М., 1958.

**XII. არქიტექტურა და სახვითი ხელოვნება**

თანამედროვე ა-ის ტერიტორიაზე შემორჩენილია სახვ. ხელოვნებისა და არქიტ. ძეგლები, რ-ებიც ძვ. წ. IV—III ათასწლ. განეკუთვნება (სოფ. მუნდიგაკი, მხატვრობა კლდეებზე). შემდგომში ა-ში მოსახლე ხალხთა მხატვრული კულტურა ვითარდებოდა ირანის, ინდოეთისა და ელინისტური ხელოვნების გავლენით. შემორჩენილია ბუდისტური კულტურის მრავალი ძეგლი. მათგან აღსანიშნავია ბამიანის სამონასტრო კომპლექსი (I—VIII სს.) ბუდას ვეება ქანდაკებებით. ისლამის გავრცელებამ (VII—VIII სს.) ა-ის ხელოვნებაში ახალი ესთეტ. პრინციპები შექმნა.

შუა საუკ. ხუროთმოძღვრება ვითარდებოდა ირანის, შუა აზიისა და ნაწილობრივ ინდოეთის მხატვრული ტრად. გავლენით. საკულტო ნაგებობათა დამახასიათებელი ნიშანია ერთი მხრიდან გახსნილი შეისრულკამარიანი დარბაზ-აივანი და უხვი ორნამენტი ფასადის მხარეს.

ცნობილი ძეგლებიდან აღსანიშნავია ლაშქარგაჰის სასახლე (XI ს.) ბუსთში, საკრებულო მეჩეთი (XIII—XIV სს. დასაწყ.), მოჭიქული ფილებით მოპირკეთებული, მოჩუქურთმებული წახნაგოვანგუმბათიანი გაუჰარშადის მავზოლეუმი და მუსალას ანსამბლის მინარეთები (1417—38) ჰერათში, ხოჯა აბუ ნასრ ფარსის მავზოლეუმი-მეჩეთი (XV ს.) ბალხში და სხვ.

XI—XV სს-ში განვითარდა დეკორ.-გამოყენებითი ხელოვნება, ლითონისა და ხის მხატვრული დამუშავება, კერამიკა, ხალიჩების ქსოვა და სხვ.; სახვითი ხელოვნება წარმოდგენილია *ჰერათის მინიატიურის სკოლის* ნამუშევრებით (XV ს.). აქ მოღვაწეობდა ქემალ ალ-დინ *ბეჰზადი*. „ქითაბხანაში“ (წიგნსაცავი და სახელოსნო ერთდროულად) ხდებოდა წიგნების გადაწერა და მოხატვა (ფირდოუსის „შაჰნამე“, ნიზამის „ხამსე“, საადის „ბუსთანი“, „ქილილა და დამანა“ და სხვ.).

1919-იდან ა-ის სახვით ხელოვნებასა და ხუროთმოძღვრებაში იწყება ახალი ეტაპი. მიმდინარეობს ევრ. ტიპის საცხოვრებელ და საზ. ნაგებობათა ინტენსიური მშენებლობა. საბჭ. არქიტექტორებისა და სპეციალისტების მონაწილეობით არქიტ. ი. სერაჯმა შეიმუშავა ქ. ქაბულის გენ. გეგმა (1965); ქაბულში ააგეს უნ-ტი, აეროპორტი, პოლიტექ. ინ-ტი, სასტუმროები, სკო-

ლები. თანამედროვე ა-ის გამოჩენილი მხატვრები არიან აბდულღაფურ ბრეშნა (ჟანრული ფერწერა, პეიზაჟი), აბდულაზიზ თარზი (პეიზაჟი); მოქანდაკეები — მუჰამედ ჰაიდარი, მუჰამედ რეზა ყანიდაარი და სხვ.; ქაბულში შეიქმნა სახვითი და გამოყენებითი ხელოვნ. სკოლა.

*ლიტ.*: Искусство стран и народов мира, т. 1, М., 1962.

## XIII. მუსიკა

ა-ის მუსიკა ავღანელების, ტაჯიკების, უზბეკების, თურქმენების, ბელუჯებისა და სხვ. ხალხთა მუს. კულტურის ნარევია. საკრავები და მათი წყობა ირანულ-არაბულის ანალოგიურია (იხ. სტ. *არაბული კულტურა*). ა-ის მუსიკაზე აქტიურ ზემოქმედებას ახდენდა ინდოეთის ხალხური მუსიკაც. მაგრამ მისი განვითარება პირველ ყოვლისა ხალხურმა სასიმღერო შემოქმედებამ განაპირობა. ა-ის ხალხური მუსიკა ერთხმიანია. მისთვის დამახასიათებელია დიატონური და გადიდებულსეკუნდიანი კილოები, კვარტისა და კვინტის დიაპაზონში შეთხზული მელოდიები. ა-ის პროფ. მუსიკა დასაბამს იღებს ძვ. წ. VIII—VI სს-ში და საკულტო მელოდიებთან არის დაკავშირებული. მუს. საკრავებია ტანბური, რუბაბი, დილრუბაბი, სარინგაი, გიჯაქი, სანთური, ჩანგი, სურნაი, ბინპაჯა და სხვ.

ავღ. მუსიკის თვალსაჩინო წარმომადგენლები არიან კასიმ ავღანი, ცნობილი მუსიკოს-ინსტრუმენტალისტები მუჰამედ ომარი, მუჰამედინ ზახეილი, მომღერალი ჰაფიზულა ხიალი და სხვ.; პოპულარულია აშუღთა ხელოვნებაც (შერ აჰმად ღაზნევი, რაჰმათ გული, მირ ჰაიდარი და სხვ.).

1941-იდან ა-ის მუს. კულტურის ცენტრად იქცა ქაბულის რადიოს მუს. რედაქცია, რ-თანაც გახსნილია 3-წლიანი მუს. კურსები. შექმნილია ხალხურ საკრავთა და საესტრადო ორკესტრები.

*ლიტ.*: Беляев В., Афганская народная музыка, М., 1960.

## XIV. თეატრი

მასობრივი თეატრალური წარმოდგენები ა-ში ჯერ კიდევ X—XII სს-ში იმართებოდა. პირველი თვითმოქმედი თეატრი გაიხსნა ქაბულში ეროვნ. დამოუკიდებლობის მოპოვების შემდეგ (1919). 30-იან წწ-ში შეიქმნა მოყვარულთა მოძრავი თეატრები. მათ საფუძველზე ქაბულში ჩამოყალიბდა მუდმივი პროფ. დრამ. კოლექტივები „პოხინი ნინდარე“ (40-იან წწ.) და „დი ქაბულ ნინდარე“ (1947), რ-საც მ. რაუნაქი ხელმძღვანელობდა. 1959 ამ თეატრისათვის აშენდა 800-ადგილიანი შენობა. ამავე პერიოდში შეიქმნა ეროვნ. დრამატურგიაც. რაშიდ ლატიფის, აბდულღაფურ ბრეშნას, მუჰამედ ალი რაუნაქისა და სხვათა პიესები ასახავენ თანამედროვე ა-ის ცხოვრებას. თეატრ. კადრებს ამზადებს თეატრ. სასწავლებელი (1956) და „პოხინი ნინდარეს“ სტუდია.

*ლიტ.*: Stolz K., Le théâtre afghan, «Afghanistan», 1954, v. 9, № 3.

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 224.

**ავღანელები** (საკ. სახელწ. — პ ა შ ტ ა ნ ე, მხ. რ. — პ ა შ ტ უ ნ), ერი, ავღანეთის ძირითადი მოსახლეობა. რაოდ. 8,5 მლნ. მეტი (1970). ლაპარაკობენ პუშტუ ენაზე (ირანულ ენათა აღმ. ჯგუფი). რელიგიით ა-ის უმრავლესობა სუნიტი მუსლიმანებია, მცირე ნაწილი კი — შიიტები. ვარაუდობენ, რომ ა-ის ეთნოგენეზში მონაწილეობდნენ ინდური, ტაჯიკური და, შესაძლებელია, თურქული ეთნ. ელემენტები. პირველად ა. იხსენიებიან ინდ. ასტრონ. ვარაჰ მიჰირის (VI ს.) თხზულებაში. წყაროების ცნობებით, ა-ს თავდაპირველად სულეიმანის მთების რ-ნში უცხოვრიათ, შემდეგ ჩრდილოეთით და აღმოსავლეთით განსახლებულან. შუა საუკუნეებში ა-ის დიდი ნაწილი ინდოეთში გადასახლდა. ავღ. ხალხის ძირითადი ბირთვი ჩამოყალიბდა XVI—XVII სს-ში, შედარებით გვიან დაწყებულ და სხვადასხვა ტომებში არათანაბრად მიმდინარე ფეოდალიზაციის პროცესში.

კაპიტალ. ურთიერთობათა ნელი ტემპით განვითარების გამო ავღ. ერის ჩამოყალიბება დიდხანს გაგრძელდა. ამ პროცესს ინგლ. კოლონ. პოლიტიკაც აფერხებდა. უარყოფითად იმოქმედა იმანაც, რომ 1936-მდე ავღ. ერთადერთი სახელმწ. ენა იყო ფარსი. ა-ის ბინადარი მოსახლ. მისდევს სარწყავ მიწათმოქმედებას (ხორბალი, ქერი, ბრინჯი, ბამბა და სხვ.). ა-ის დიდი უმრავლესობა სოფ. მეურნეობაშია ჩაბმული, მ. შ. 2 მლნ-ზე მეტი მომთაბარულ და ნახევრად მომთაბარულ მეცხოველეობას მისდევს (ცხვარი, მსხვ. რქ. საქონელი, ცხენი, აქლემი). მრეწველობასა და ხელოსნობაში დასაქმებულია ა-ის მცირე ნაწილი. ზოგიერთ ტომს საქარავნო სავაჭრო ურთიერთობა აქვს მეზობელ ქვეყნებთან. ა. უმეტესად მდინარეების ხეობებში სახლობენ. მომთაბარეებში შემორჩენილია კარვის ტიპის საცხოვრებლები, ბინადარი მოსახლეობა კი — მიწურ ბანიან და ალიზის სახლებში ცხოვრობს. ა-ში შემორჩენილია პატრიარქალურ-ფეოდ. გადმონაშთები. ტომთა ყველაზე დიდი კავშირებია *დურანი* და *ღილზაი*. იხ. აგრეთვე *ავღანეთი*.

*ლიტ.*: Бочкарев П., Афганистан, М., 1958; Мухаммед Али, Афганистан, пер. [с англ.], М., 1957; Народы Передней Азии, М., 1957.

**ავღანი,** ფულის ერთეული ავღანეთში. 1 ა-ში 100 *ფულია*. ოქროს შემცველობა 0,0197482 გ. კანონით მიღებულია ქაბულის რუპიის ნაცვლად 1926, სსრკ სახბანკის კურსით (1974 დეკ.) 100 ა.—1,66 მან.

**ავშანი,** ა ბ ზ ი ნ დ ა (Artemisia), მრავალწლოვან, იშვიათად ერთწლოვან, ბუჩქ-ბალახოვან მცენარეთა გვარი რთულყვავილოვანთა ოჯახისა. ა-ის გვარის 500-მდე სახეობიდან სსრკ-ში გვხვდება თითქმის 250, კავკასიაში — 27, ხოლო საქართველოში — 12 სახეობა. უმრავლესობა გვალვაგამძლეა; აქვს სწორმდგომი ღერო, ღრმა ფესვები, ზოგს (*ტარხუნა* — A. dracunculus) — კარგად განვითარებული ფესურები. ფოთლები დანაკვთულია და უმეტესად ლეგა. პატარა კალათები რთულ საგველანაირ ყვავილედს ქმნის. ნაყოფი თესლურაა. ა-ის სახეობათა უმრავლესობა შეიცავს ეთეროვან ზეთებსა და გლიკოზიდებს, რ-ებიც მედიცინაშიც იხმარება, მაგ., *ხოროსანი* (A. cina) შეიცავს სანტონინისა და ცინეროლის ზეთებს, აბზინდა (A. absinthium) — ორნაირ გლიკოზიდსა (აბსინთინი და ანაბსინთინი) და ეთეროვან ზეთს. ა-ის ზოგიერთი სახეობა (ავშანი — A. fragrans) გავრცელებულია აღმ. საქართვ. ველებსა და ნახევრად უდაბნოებში და ქმნის ცხვრის ზამთრის საძოვრებს. ზოგი სახეობა (A. taurica) შხამიანია, განსაკუთრებით ცხენებისათვის. არის აგრეთვე ა-ის დეკორ. სახეობები — გიეში (A. caucasica) და სარეველები (უჯანგარი — A. annua, *მამულა* — A. vulgaris, სამწვანე—A. scoparia და სხვ.). ა-ის ზოგი სახეობა უდაბნოებში მოძრავ ქვიშებს ამაგრებს.

*შ. ნახუცრიშვილი.*

**ავშარები,** თურქულენოვანი ხალხი. ცხოვრობენ უმთავრესად ჩრდ. ირანში, თურქეთსა და ავღანეთში (ქაბულთან). საერთო რაოდ. 350 ათ. (1967). ეწევიან ნახევრად მომთაბარე ცხოვრებას. მისდევენ მესაქონლეობას, ნაწილობრივ — მიწათმოქმედებას. რელიგია — შიიტური ისლამი.

**ავშნიანი,** ა ბ ზ ი ნ დ ი ა ნ ი, ნახევრად უდაბნოსა და უდაბნოს მცენარეთა ფორმაცია. ა-ს ამიერკავკასიაში ქმნის Artemisia fragrans. ჩრდ. კავკასიაში — A. taurica, შუა აზიაში — A. terrae albae და სხვ.; გავრცელებულია დაბლობ, ვაკე და მთისწინეთის ბიცობ და მომლაშო ნიადაგებზე. უროსთან, კაპუეტასთან, ლეგა ჭანგასთან, წითელწვერასთან, ჩარანთან, ეფემერებთან და სხვ. ერთად ა. მცირემოსავლიან კომპლ. *ფიტოცენოზებს* ქმნის. საქართველოში ა-ის ბალახნარის საშუალო მოსავალი შემოდგომაზე 3,4 *ც* შეადგენს *ჰა*-ზე, ზამთარში — 1,9 *ც*, გაზაფხულზე — 4,4 *ც*. ა. ყუათიანი საკვებია. მის ბალახნარს ცხვარი კარგად ძოვს ყინვების შემდეგ, როდესაც მცენარეს სიმწარე ეკარგება.

*შ. ნახუცრიშვილი.*


ავღანეთი. დამოუკიდებლობის ობელისკი. ქაბული. აღმართულია ავღანეთის დამოუკიდებლობის გამოცხადების აღსანიშნავად.

**ავჩიანი** სურენ გიორგის ძე (დ. 24. VII. 1904, თბილისი), სომეხი მწერალი, ლიტ-რის მკვლევარი, მთარგმნელი. საქ. სსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1964). განათლება მიიღო თბილისში, ნერსესის სემინარიაში (1916—20). ცხოვრობს საქართველოში. პირველი ლექსი გამოაქვეყნა 1923. ავტორია პიესებისა „სოსი და ვარდითერი“ (1946), „ქოროღლი“ (1948), „საიათნოვა“ (1950), „პელ-პუღი“ (1956), ლექსთა კრებულისა „ლექსები“ (1959). მისი შრომებიდან აღსანიშნავია „ხელოვნება და ხელოსნობა“ (1930), „ქართულ-სომხური თეატრალური ურთიერთობანი“ (1960). ეწევა ნაყოფიერ მთარგმნელობით მოღვაწეობას: სომხურიდან ქართულად თარგმნა ო. თუმანიანის „დავით სასუნცი“ (1939), ა. შირვანზადეს „ქაოსი“ (1950) და სხვ., ქართულიდან სომხურად — ნ. ბარათაშვილის ლექსები და „ბედი ქართლისა“ (1946), კ. გამსახურდიას „დიდოსტატის მარჯვენა“ (1961).

**ავჭალა,** თბილისის ლენინის სახ. რ-ნის სამრეწველო გარეუბანი 1962-იდან. ადრე სოფელი გარდაბნის რ-ნში. მდებარეობს თბილ. ჩრდ-ით, საგურამოს ქედის მთისწინეთისა და გარე კახეთის ზეგნის ჩრდ. ნაწილში, მდ. მტკვრის მარცხ. ნაპირის ტერასაზე, ზ. დ. 440 *მ*.

ა. საქართვ. ერთ-ერთი უძველესი სოფელი იყო. ისტ. ქრონიკებში ხშირად მოიხსენიება. დიდი თურქობის დროს, XI ს. 80-იან წწ-ში, თურქები ზამთრობით ავჭალასა და დიღომში იდგნენ. IX—XI სს. ა. თბილ. საამიროში შედიოდა, XII—XIII სს. — კახეთის საერისთავოში.

ავჭალასთან მტკვარზე კარგი ფონი იყო, რითაც სარგებლობდნენ ლეკი მოთარეშეები. ლეკებისაგან თავდასაცავად 1734 მტკვრის გაყოლებით აშენდა ციხე და 12 კოშკი. 1887 თბილისის წყლით მოსამარაგებლად შეკრიბეს წყაროები და გაიყვანეს ავჭალის წყალსადენი.

ა. საყოველთაოდ ცნობილი გახდა *ზემო ავჭალის ჰიდროელექტროსადგურის* მშენებლობის შემდეგ. 1922 წ. 10 სექტ. აქ ს. ორჯონიკიძის ხელმძღვანელობით მოეწყო თბილ. მშრომელთა შაბათობა. ა. საბჭოთა პერიოდში სამრეწვ. დაბად იქცა. თბილისისაკენ მიმავალი გზატკეცილის გაყოლებით აიგო მრავალი საწარმო: ელმავალმშენებელი ქ-ნა, შამპანურის, კონიაკის, ღვინის ჩამომსხმელი ქ-ნები, ჩაის საწონი ფ-კა და სხვ.



ავშანი: ფოთოლი და მცენარის ზედა ნაწილი; ა—კალათა; ბ—ყვავილის ჭრილი; გ—თესლურა.

*კ. ჯავრიშვილი.*

**ავჭალის აუდიტორია,** მუშათა თეატრი თბილისში, დაარსდა 1893. თავდაპირველად აქ მუშაობას შეუდგა მუშათა და ხელოსანთა ქართ. თეატრ. დასი, ე. წ. „სცენისმოყვარე ხელოსანთა ამხანაგობა“, მოგვიანებით კი — რუს. და სომხ. დასები. წარმოდგენების გამართვისათვის საჭირო თანხა საწევრო შესატანით გროვდებოდა. ა. ა-ის საქმიანობაში მონაწილეობდნენ მწერლები გ. წერეთელი, ს. მგალობლიშვილი, ნ. ნაკაშიძე, ი. ევდოშვილი, ა. ცაგარელი. აქ იდგმებოდა მოწინავე საზ. იდეებით გამსჭვალული პიესები (ყაზბეგის „არსენა“, სუნდუკიანის „პეპო“, გოგოლის „რევიზორი“, ოსტროვსკის „შემოსავლიანი ადგილი“),

იმართებოდა კონცერტები და ლექციები. ბილეთების ფასი ხელმისაწვდომი იყო საზ-ბის დაბალი ფენებისათვის. ა. ა-ის სცენაზე ხშირად გამოდიოდნენ პროფესიონალი მსახიობები ნ. გაბუნია, მ. საფაროვა, ვ. აბაშიძე. ლ. მესხიშვილი, კ. მესხი, ვ. გუნია და სხვ., რუსეთის პირველი რევ. წლებში (1905—07) კი მის მუშაობაში მონაწილეობდნენ რსდმპ თბილ. არალეგალური ორგანიზაციის წევრები. საქართველოში საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ ა. ა-ს ეწოდა პროლეტარული თეატრი (შემდეგ ნ. გოცირიძის სახელობისა). იარსება 1925-მდე.

**აზადი** დოვლეთმამედ (1700—1760), თურქმენი პოეტი და სწავლული, *სუფიზმის* მიმდევარი. იკვლევდა პოეტიკის საკითხებს. მისი ძირითადი ნაწარმოებია მესნევის ფორმით დაწერილი დიდაქტ. პოემა „აზადის ქადაგება“, რ-შიც თურქმენთა ტომების გაერთიანებისა და ცენტრალიზებული სახელმწიფოს შექმნის იდეაა გატარებული. პოემის ენა არქაულია, მრავლადაა არაბ.-სპარს. ლექსიკური ელემენტები. ა-ს ეკუთვნის აგრეთვე ლირ. ლექსები და პოემა „ბეჰეშთ-ნამე“. ა. *მაქთიმყულის* მამა იყო და დიდი გავლენა მოახდინა მის შემოქმედებაზე.

**აზადი,** მ ა ვ ლ ა ნ ა  ა ბ უ ლ  ქ ა ლ ა მ  ა ზ ა დ ი (11. IX. 1888 — 22. II. 1958), ინდოელი პოლიტ. მოღვაწე და მეცნიერი. ეროვნ.-განმათ. მოძრაობის ერთ-ერთი ლიდერი, ინდუს-მუსლიმანთა ერთობის თანამიმდევრული მონხრე, დელის მუსლიმანი ულემების ძველი გვარის წარმომადგენელი. 1912-იდან ინდოეთის ეროვნ. კონგრესის წევრი. მისი მეთაურობით 1912—14 ურდუ ენაზე გამოდიოდა გაზეთი „ალ-ჰილალი“ — რადიკალურად განწყობილი მუსლ. ბურჟ. ინტელიგენციის ანტიინგლ. პროპაგანდის ორგანო. 1919—22 და 1930 იყო სამოქალაქო ურჩობის კამპანიის ერთ-ერთი ხელმძღვანელი. 1942, 1945, 1946 მეთაურობდა ინდოეთის დელეგაციას ინგლისთან მოლაპარაკების დროს. ავტორია ყურანის კომენტარებისა და შრომებისა ფილოს. და ურდუს ლიტ-რის ისტორიაში. 1947 აგვ. დაინიშნა ინდოეთის განათლების მინისტრად.

*თხზ.*: Индия добивается свободы, М., 1961.

*ლიტ.*: D e s a i  M a h a d e v, Maulana Abul Kalam Azad, L., 1941.



აზარფეშა. ვერცხლი. XIX ს. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმი. თბილისი.

**აზადოვსკი** მარკ კონსტანტინეს ძე [6(18). XII. 1888, ირკუტსკი, — 24. XI. 1954, ლენინგრადი], რუსი საბჭ. ფოლკლორისტი, ლიტერატურათმცოდნე, ეთნოგრაფი. ციმბირის ყოფის, ფოლკლორის, ლიტ-რის, ისტ. მკვლევარი. ავტორია კაპიტალური თხზულებისა „რუსული ფოლკლორისტიკის ისტორია“ (ტ. 1—2, 1958—63), აგრეთვე შრომებისა დეკაბრისტ მწერლებზე, ლიტ-რისა და ფოლკლორის ურთიერთობის საკითხებზე. ჟურნ. „ზვეზდაში“ (1938, № 5) გამოაქვეყნა ნარკვევი „რუსთაველი პუშკინის ლექსებში“.

**აზავერი,** ტვირთის საკიდარი (სასაპალნე) ხარი. წერილობითი წყაროების მოწმობით, ადრინდ. შუა საუკუნეების საქართველოში ფართოდ ყოფილა გამოყენებული საოჯახო მეურნეობაში, შორ გზაზე ბარგის გადასაზიდად, აგრეთვე მშენებლობაში. ა. მოხსენიებულია „ვეფხისტყაოსანშიც“. ზოგიერთი ხალხი (აღმ. აზია, ჩრდ. აფრიკა და სხვ.) დღესაც იყენებს ხარს ტვირთის საკიდრად და შესაჯდომად. სასაპალნე ხარს კეხს ადგამენ. შესაჯდომ ხარს ალვირი ნესტოებზე აქვს დამაგრებული.

*ლიტ.*: ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი  ივ., მასალები ქართველი ერის მატერიალური კულტურის ისტორიისათვის, [ტ.] 1—მშენებლობის ხელოვნება ძველ საქართველოში, თბ., 1946.

**აზავრეთი,** სოფელი ახალქალაქის რ-ნში, თრიალეთის ქედის სამხრ. კალთაზე, ჩამოუდის მდ. აზავრეთისხევი. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., ბურნაშეთი, ლომა-ტურცხი, ტურცხი, ღადო). ზ. დ. 2100 *მ,* ახალქალაქიდან 21 *კმ.* ალასტანის სატყეოს საბჭ. მეურნეობა (მეცხოველეობა, მეკარტოფილეობა). საშ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), 2 ბ-კა, საფერშლო-სამეანო პუნქტი, კავშირგაბმ. განყ-ბა. შუა საუკ. ეკლესია.

**აზანდე** (Azande), ბ ა ნ დ ა, ზეგანი ცენტრ. აფრიკაში, ცენტრ. აფრ. რესპ., ზაირის რესპ. და სუდანის ტერიტორიებზე. მდ-ების კონგოს, ნილოსის და ჩადის ტბის აუზების წყალგამყოფი. საშ. სიმაღლე 600—900 *მ,* მაქს. — 1400 *მ.* აგებულია კამბრიულისწინა კრისტ. და მეტამორფული ქანებით. მაღალბალახეული სავანები. მდ-თა გასწვრივ მარადმწვანე ჭალის ტყეები. ოქროსა და ალმასის საბადოები.

**აზანდე,** ს ა ნ დ ე, ბ ა ზ ე ნ დ ა, ნ ი ა მ-ნ ი ა მ ი (საკ. სახელწ. ა - ზ ა ნ დ ე), მდ. უელისა და მბომუს შუამდინარეთში (კონგო), ცენტრ. აფრიკის რესპ. და სუდანის სასაზღვრო რ-ნში მცხოვრები ხალხი. რაოდ. 1,6 მლნ. კაცი (1967, შეფასება). ლაპარაკობენ აღმ. სუდანის ენებში შემავალ ზანდე ენაზე. რელიგია—ანიმიზმი და წინაპართა კულტი. XVIII—XIX სს-ში შექმნეს ტომთა ერთიანი კავშირი, რ-საც სათავეში უმაღლესი ბელადი ედგა. მთავარი საქმიანობა — მიწათმოქმედება, მისდევენ მეცხოველეობასაც.

*ლიტ.*: S e l i g m a n  C. G., Pagan tribes of the Nilotic Sudan, L., 1932.

**აზანთა,** სოფელი აფხ. ასსრ გულრიფშის რ-ნში (აზანთის სოფსაბჭო), ამტყელის ტბის მახლობლად. ზ. დ. 640 *მ,* შავი ზღვიდან 22 *კმ,* რაიცენტრ მაჭარიდან 30 *კმ.* ა. წულუკიძის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). რვაწლ. და დაწყ. სკოლები, კლუბი, (კინოდანადგარი), ბ-კა, მედპუნქტი. დოლმენები და ბრინჯაოს ხანის სამარხები (ძვ. წ. II ათასწლ. I ნახ.). შუა საუკ. ციხის ნანგრევი.

**აზანი** (არაბ. გამოცხადება, შეტყობინება), ხმამაღალი მოწოდება, რ-ითაც *მუეძინი* მინარეთიდან მიმართავს მუსლიმანებს და ამცნობს, რომ ლოცვის დრო დადგა. ა. დააწესა მუსლიმანთა წინასწარმეტყველმა *მაჰმადმა.*

**აზარტი** (ფრანგ. hasard — შემთხვევა, რისკი<ესპ. azar — კამათლით თამაში< არაბ. az-zahr — კამათელი), თავდავიწყებით გატაცება (მეტწილად თამაშში).

**აზარფეშა,** ვერცხლის გრძელტარიანი სასმისი. ჩვეულებრივ მოოქრული და მოსევადებული. ა-ს ზოგჯერ ფსკერზე ფრინველის ან ცხოველის (მტრედი, ირემი) მოძრავი ფიგურა აქვს მიმაგრებული, ტარს კი ხშირად სახოტბო ლექსიც უმშვენებს.

**აზატები** (სპარს. აზად — თავისუფალი), საშუალო და წვრილი მიწათმფლობელები, გაბატონებული კლასის ყველაზე მრავალრიცხოვანი სოც. ფენა სასანიანთა ირანში; ომის დროს ევალებოდათ ცხენოსან ლაშქარში სამსახური. ხოსრო ანუშირვანის რეფორმების შედეგად ა-ის ფენა მსახურეულ წოდებად იქცა და ირანის ფეოდ. კლასის ძირითადი ბირთვი გახდა. ა. სომხეთში ფართო მნიშვნელობით მთელ ფეოდალურ კლასს ეწოდებოდა (VIII ს-მდე), შემდეგ კი წვრილ მემამულეებს, რ-ებიც სიუზერენის სამხ. სამსახურში იყვნენ.

სიტყვა „აზატი“ საქართველოში შემოვიდა „თავისუფალის“ მნიშვნელობით (დადასტურებულია XII ს. ძეგლებში). აზატი იხმარებოდა აგრეთვე უფრო გვიან შემოსული *თარხნის* სინონიმად. XVI—XVII სს. დოკუმენტებში, ჩვეულებრივ, მსახურის შესატყვისი იყო (იგულისხმებოდა მებეგრე გლეხის „თავი ბეგრისაგან“ განთავისუფლება და მსახურად დადგენა). ზოგჯერ ყმობისაგან მთლიანად განთავისუფლებულსაც ეწოდებოდა.

*გ. ჯამბურია.*

**აზატ მოსეს ლაშქრობა საქართველოში,** მცირეაზიელ თურქთა ტომების ლაშქრობა სამხრ. საქართველოში XIII ს. II ნახ-ში აზატ მოსეს მეთაურობით. შემოსევა მოულოდნელი იყო. თურქთა ბრბომ „იწყო მძვინვარედ ოჴრება, კოცა და კლვა“ (ჟამთააღმწერელი). ქართველებმა პარტიზ. ომი დაიწყეს. მტერს ვიწროებში იმწყვდევდნენ და ანადგურებდნენ. განსაკუთრებით ისახელეს თავი აზნაურებმა ხერხემელისძეებმა და თაყა *ფანასკერტელმა.* სანამ სამცხის მთავარი *ბექა I* ჯაყელი ჯარს შეკრებდა და ორგანიზებულ ომს დაიწყებდა, თურქებმა დიდი ტერიტ. მოაოხრეს და უკან გაბრუნდნენ.

გამარჯვებით გათამამებული აზატ მოსე მაჰმადიანთა კოალიციური ლაშქრით მეორე წელსაც შემოესია საქართველოს. ამჯერად ქართველები მომზადებული დახვდნენ. ქართველთა ლაშქარმა ბექა ჯაყელისა და მისი შვილის სარგისის მეთაურობით ვაშლოვანსა და ქ. სპერთან ბრძოლებში თურქები დაამარცხა და უკუაქცია.

*ლიტ.*: გ ვ რ ი ტ ი შ ვ ი ლ ი  დ., ნარკვევები საქართველოს ისტორიიდან (XIII—XIV სს.), თბ., 1962.

**აზატ-ხანი** (გ. დაახლ. 1762), ნადირ-შაჰის სარდალი, წარმოშობით ავღანელი, ნადირ-შაჰის გარდაცვალების (1747) შემდეგ ჩაება ირანის ტახტისათვის ბრძოლაში. დაიპყრო თავრიზი, ურუმი, ხოი და გაბატონდა სამხრ. აზერბაიჯანში. 1751 ააოხრა ქართლ-კახეთის მოხარკე ერევნის სახანო. *ერეკლე II-მ* ა. დაამარცხა ყირხბულახის ბრძოლაში (ერევნის ახლოს) და ერევნის სახანოდან განდევნა. ამ მარცხის შემდეგ ა. ერთხანს წარმატებით ებრძოდა თავის მეტოქე *ქერიმ-ხანს,* აიღო ისპაანი და შირაზი, მაგრამ 1755 დამარცხდა. 1757 ა. სამხრ. აზერბაიჯანიდან განდევნა ყაჯართა ტომის ბელადმა მოჰამედ ჰასან-ხანმა. 1760 ერეკლე II-მ შეიპყრო და ქერიმ-ხანს გაუგზავნა შირაზში, სადაც ა-ს თვალები დათხარეს.

*ზ. შარაშენიძე.*

**აზაუ,** ა ზ ა უ  დ ი დ ი  და  ა ზ ა უ  პ ა ტ ა რ ა, მყინვარები კავკასიონზე, იალბუზის სამხრ. ფერდობზე. დიდი აზაუ (ბაქსანის მყინვარი) ხეობის ტიპის მყინვარია. სიგრძე 2,1 *კმ,* სიგანე დაახლ. 250 *მ.* ეშვება 2500 *მ* სიმაღლემდე. პატარა აზაუ დაკიდებული მყინვარია. სიგრძე 1 *კმ.* ეშვება 3140 *მ*-მდე.

**აზბესტი,** სილიკატების კლასის სკლისებრ-ბოჭკოვანი აგებულების მინერალთა საერთო სახელწოდება. განარჩევენ ატომური სტრუქტურით განსხვავებულ ორი ტიპის ა-ს: ქრიზოტილ-აზბესტს — მინერალ სერპენტინის ბოჭკოვან სახესხვაობას და ამფიბოლ-აზბესტს ანუ ამიანტ-აზბესტს — მონოკლინური ან რომბული ამფიბოლების ბოჭკოვან-სკლისებრ სახესხვაობას. ქიმ. შედგენილობით ა-ის მინერალები მაგნიუმის, რკინის, ნაწილობრივ კალციუმისა და ნატრიუმის წყლიანი სილიკატებია. პრაქტიკულად უფრო მეტი მნიშვნელობა ქრიზოტილ-აზბესტს აქვს (95% მთელი გამოყენებული აზბესტისა).

ქრიზოტილ-აზბესტი ორფენოვანი ფურცლოვანი სილიკატია. ქიმ. შედგენილობა $Mg_6(OH)_8[Si_4O_{10}]$. მონატეხი მომწვანო-ნაცრისფერია. ელვარება — აბრეშუმისებრი. სიმაგრე მინერალოგიური სკალით 2—2,5. სიმკვრივე 2500 *კგ/მ³*. ბოჭკოები მოქნილია, გაწყვეტისას აქვთ გამძლეობის დიდი უნარი [დაახლ. 3 *გნ/მ²*), (300 *კგძ/მმ²*)]. ცეცხლმედეგია ($t_{დნ}$. 1500°C), ცუდად ატარებს სითბოსა და ელექტრობას. ბოჭკოების სის-

ქე 0,0001 *მმ*-ზე ნაკლებია, სიგრძე მერყეობს *მმ*-ის ნაწილებიდან 50 *მმ*-მდე. იყენებენ ცეცხლგამძლე საფეიქრო ნაწარმის, სითბოსაიზოლაციო ნაკეთობების, პლასტმასების სხვადასხვა შემავსებლების, აზბესტცემენტის დასამზადებლად. საბადოები წარმოიქმნება ჰიდროთერმული ხსნარების ზემოქმედებით მაგნიუმით მდიდარ ულტრაფუძე ქანებზე. სსრკ-ში ქრიზოტილ-აზბესტს მოიპოვებენ ურალში, ლას. ყაზახეთში, საიანის მთებში, ჩრდ. კავკასიაში, ჩიტის ოლქში; საზღვარგარეთ — კანადაში, სამხრ. აფრიკაში, ასევე ჩეხოსლოვაკიაში, ჩინეთში, აშშ-ში, იტალიაში, საფრანგეთში, ფინეთში, კვიპროსზე, იაპონიაში, ავსტრალ. კავშირში.

ამფიბოლ-აზბესტი წარმოდგენილია ამფიბოლის ჯგუფის მინერალებით (ტრემოლიტი, აქტინოლიითი, ანტოფილიტი, კროკიდოლიტი და სხვ.). ამფიბოლ-აზბესტი თმისებრი კრისტალების აგრეგატია; კრისტალები განლაგებულია პარალელურად, რადიალურ-სხივოსნურად ან უწესრიგოდ. ზოგიერთი ამფიბოლ-აზბესტის ბოჭკოები მსხვრევადია. შეფერილობა და სხვ. ფიზ. თვისებები შედგენილობაზეა დამოკიდებული. ბოჭკოების სიგრძე 5 *სმ*-მდეა, ხშირად —მეტიც. ამფიბოლ-აზბესტი მჟავაგამძლეა, მედეგია ზღვის წყლის მიმართ და ამავე დროს კარგი მასალაა ცეცხლმედეგი და სითბოსაიზოლაციო ნაკეთობისათვის. იყენებენ ქიმ. მრეწველობაში როგორც შემავსებელს. ამფიბოლ-აზბესტის საბადოები დაკავშირებულია მეტამორფულ ქანებთან. მოიპოვებენ ურალზე, საზღვარგარეთ — სამხრ. როდეზიასა და სამხრ. აფრიკის რესპუბლიკაში.

**აზბესტპლასტიკები,** პლასტმასები, რ-თა შემვსებად იყენებენ აზბესტის ბოჭკოვან მასალას. ა. შეიძლება იყოს შრეული — აზბესტტექსტოლიტი, აზბესტგეტინაქსი და აზბესტლიტი (შემვსები — აზბესტის ქსოვილი, ქაღალდი, მუყაო), აზბესტბოჭკოვანი (შემვსები — ბოჭკოვანი აზბესტი) და ნაკეთობად წინასწარდაყალიბებული ბოჭკოს, მატისა (ჭილობი) და ტილოს საფუძველზე მიღებული პლასტიკები. ა-ის წარმოებაში შემკვრელებად უმთავრესად ხმარობენ ფენოლ- და მელამინ-ფორმალდეჰიდურ ფისებს, იშვიათად — სილიციუმ-ორგანულ და ფურანულ ფისებს (შემცველობა — 30—40%).

ა-ის ფურცლების ან ფილების დასამზადებლად შემვსებს ჯერ ფისის ხსნარით ან ემულსიით გაჟღენთენ, შემდეგ გააშრობენ და მაღალი ტემპ-რისა და წნევის ქვეშ დაწნეხენ. დეტალებს ფურცლოვანი ა-გან დაწნეხით ან მექანიკური დამუშავებით ამზადებენ, აზბესტბოჭკოვანებისაგან კი — დაწნეხით, ხოლო მილებს — შრეული ა-გან გაჟღენთილი შემვსების ცილინდრულ „სამართულზე" დახვევით. რთული ფორმის დიდგაბარიტიანი ნაკეთობები მატის ან ტილოს ფისით გაჟღენთითა და დაწნეხით მიიღება.

ტენიანი ჰაერის, წყლისა და 500°C ტემპ-რის მოქმედების პირობებში ა-ის მექან. თვისებები საკმაოდ სტაბილურია. ა-გან დამზადებული ფრიქციული მასალების ხახუნის კოეფიციენტია 0,25 — 0,45.

ა-ს ფართოდ იყენებენ რაკეტულ ტექნიკაში თბოსაიზოლაციოდ. მისგან ამზადებენ როტაციული ტუმბოების ფრთებს, პანელებს ელექტროფარების სამონტაჟოდ, მუხრუჭის ხუნდებს მეტროპოლიტენის მატარებლებისა და თვითმფრინავებისათვის და სხვ.

**აზბესტცემენტი,** *აზბესტის,* პორტლანდცემენტისა და წყლის ნარევისაგან დამზადებული ხელოვნ. საშენი მასალა. აზბესტის ბოჭკოს არმირების უნარის გამო ა-ს აქვს მაღალი ფიზ.-მექან. თვისებები: სიმტკიცის ზღვარი ღუნვისას — 30 *მეგნ/მ*$^2$ (300 *კგძ/სმ*$^2$)-მდე, კუმშვისას — 90 *მეგნ/მ*$^2$ (900 *კგძ/სმ*$^2$)-მდე, დარტყმითი სიბლანტე — 1800—2500 *ჯ/მ*$^2$ (1,8—2,5 *კგძ. სმ/სმ*$^2$). ა. ხანგამძლე, ყინვამედეგი, პრაქტიკულად წყალშეუღწევი და ცეცხლმედეგია. გამოირჩევა მაღალი ქიმ. მედეგობითაც. შეიძლება ა-ის გახერხვა, გაბურღვა, ლურსმნით მიჭედება, შეწებება და სხვ.; მისი ნაკლია მყიფე რღვევისაკენ მიდრეკილება და დეფორმირებადობა ტენიანობის ცვლილებისას, რ-თა შემცირება შეიძლება ჰიდროფობიზაციითა და დამატებითი არმირებით.

**აზბესტცემენტის მრეწველობა,** საშენ მასალათა მრეწვ. დარგი, რ-იც აერთიანებს აზბესტისა და ცემენტისგან დამზადებული სახურავი ფილების (შიფერი), მილების, ელექტროსაიზოლაციო დაფების, მოსაპირკეთებელი ფილების, თერმოსაიზოლაციო და სხვადასხვა ტექ. დანიშნულების ნაკეთობათა საწარმოებს. აზბესტცემენტის ფილების (შიფერი) წარმოება ევროპაში XIX ს. დამდეგს დაიწყო (ავსტრია), ხოლო მილებისა — 1916—20 (იტალია). ა. მ-ის პროდუქციის წარმოებით სსრკ I ადგილზეა მსოფლიოში, რასაც განაპირობებს აზბესტის დიდი მარაგი და ცემენტის მრეწვ. განვითარების მაღალი დონე. თუ 1940 სსრკ-ში 206,6 მლნ. პირობითი ფილა შიფერი დამზადდა, 1971 ეს რიცხვი 6200 მლნ-მდე გაიზარდა.

აზბესტცემენტის ნაკეთობათა წარმოება სსრკ-ში გაცილებით სწრაფი ტემპით ვითარდებოდა, ვიდრე მათი შემცვლელი სხვა საშენი მასალისა. თუ 1940-თან შედარებით 1971 რბილი სახურავის წარმოება 10,7-ჯერ გაიზარდა, ხოლო კრამიტისა თითქმის განახევრდა, შიფერის წარმოება ამ ხანში დაახლ. 31-ჯერ გაიზარდა, მილებისა კი უფრო მეტად. ა. მ-ის ასეთი სწრაფი ზრდა ძველი საწარმოების რეკონსტრუქციის, ახალი მძლავრი საწარმოების აშენებისა და ტექნოლ. პროცესების ინტენსიფიკაციის შედეგია.

აზბესტცემენტის ნაკეთობათა წარმოების ძირითადი ნედლეულია ცემენტი (დაახლ. 85%, აზბესტი დაახლ. 15%), ამიტომ ა. მ-ის საწარმოებიც უპირატესად ცემენტის ქ-ნების ახლოს შენდება. ტექნოლ. სპეციფიკა განსაზღვრავს აზბესტის ნაკეთობათა წარმოების მასალატევადობის მაღალ (მასალის ხვ. წონა მთელ დანახარჯში 71% შეადგენს) და სათბობ- და ენერგოტევადობის დაბალ (დაახლ. 5,5%) დონეს. ა. მ-ის პროგრესული განვითარების პირობაა საწარმოს აღჭურვა ახალი ტექნიკით, ტექნოლ. სრულყოფა, წარმოების ნოვატორთა გამოცდილების გავრცელება, ნაკეთობათა ასორტიმენტის გაფართოება, რაც იწვევს მოწყობილობისა და შრომის მწარმოებლურობის სისტემატურ ამაღლებას.

ს ა ქ ა რ თ ვ ე ლ ო ს ს ს რ-ში ა. მ. შედარებით ახალი დარგია. მთელი აზბესტცემენტის შიფერის წარმოება თავმოყრილია კასპის ცემენტის ქ-ნაში. 1958 საქ. სსრ-მ 37 მლნ. პირობითი ფილა შიფერი დაამზადა, 1960 წ. — 45, 1965 წ. — 52, 1973 წ. — 68. მიუხედავად ამისა, საქ. სსრ შიფერის წარმოება სსრკ შიფერის წარმოების მხოლოდ 1 %-ს შეადგენს. ვინაიდან ამ მასალის საჭიროება დღითიდღე იზრდება, საქართველოში დაგეგმილია აზბესტცემენტის ახალი მძლავრი ქ-ნის მშენებლობა.

ს ო ც ი ა ლ ი ს ტ უ რ ი ქ ვ ე ყ ნ ე ბ ი დ ა ნ ა. მ. განვითარებულია პოლონეთში, ბულგარეთში, უნგრეთში, ჩეხოსლოვაკიაში, გდრ-ში, იუგოსლავიაში; კ ა პ ი ტ ა ლ. ქ ვ ე ყ ნ ე ბ ი დ ა ნ — აშშ-ში, ინგლისში, გფრ-ში, იტალიაში, საფრანგეთში, იაპონიაში და სხვ.

**აზბესტცემენტის ნაკეთობანი და კონსტრუქციები,** *აზბესტცემენტისაგან* დამზადებული სამშენებლო საცალო ნაკეთობანი და კონსტრუქციული ელემენტები.

ა ზ ბ ე ს ტ ც ე მ ე ნ ტ ი ს ნ ა კ ე თ ო ბ ე ბ ი მზადდება საყალიბებელ მანქანებზე. დაყალიბების ხერხის მიხედვით ნაკეთობა შეიძლება იყოს ფურცლოვანი (პროფილირებული, ბრტყელი და სპეციალური დანიშნულებისა) ან მილოვანი. პროფილირებულ ნაკეთობათა შორის ყველაზე გავრცელებულია ტალღოვანი ფურცლები — შიფერი (ფურცლის სიგრძე — 1200—2500 *მმ,* სიგანე—678—1130 *მმ,* სისქე 5,5—8 *მმ*). აზბესტშიფერს ფართოდ იყენებენ საცხოვრ. და საზ. შენობების სახურავისათვის და კედლების შემოსაკერად. ბრტყელ ფურცლებს (დაწნეხილსა და დაუწნეხელს) იყენებენ დამხმარე სათავსთა შიგა მოპირკეთებისათვის, კედლის პანელებზე ასაკრავად, სანიტ. ტექ. კაბინების მოსაწყობად (ფურცლის სიგრძე 2,8 *მ*-მდე, სიგანე — 1,6 *მ*-მდე, სისქე — 4—10 *მმ*). სპეც. დანიშნულების ნაკეთობებია სავენტილაციო ხოკერები, მილების თბოიზოლაციის მექან. დაზიანებისაგან დამცავი ნახევარცილინდრები, კამაროვანი ელემენტები (საზაფხულო პავილიონებისათვის), წყალდამცავი ქოლგები (მეტროპოლიტენის მიწისქვეშა ნაგებობებში კამარების მზიდი კონსტრუქციების წყალშეუღწევობის უზრუნველსაყოფად) და სხვ. მილოვან ნაკეთობებს მიეკუთვნება საწნევი (წყალსადენის), უდაწნეო, აირსადენისა და სამაგრი მილები.

ა ზ ბ ე ს ტ ც ე მ ე ნ ტ ი ს კ ო ნ ს ტ რ უ ქ ც ი ე ბ ი მზადდება ფურცლოვანი აზბესტცემენტის, თბოსაიზოლაციო მასალისა და კარკასის ელემენტებისაგან. ღრუ კონსტრუქციებში აზბესტცემენტის ფურცლები ერთმანეთთან შეკავშირებულია ხრახნებით, მოქლონებით ან წებოთი. ასეთ კონსტრუქციებს განეკუთვნება დათბუნებული ფილები, რ-ებსაც საწარმოო შენობათა გადასახურავად იყენებენ (ფილის სიგანე — 0,5 *მ,* გადასახურავი მალი — 3 *მ*-მდე). მონოლითური კონსტრუქციები (60—80 *მმ* სისქის ფილები და პანელები) მზადდება ქაფპლასტის შრით შეერთებული ორი ბრტყელი ფურცლისაგან; იყენებენ 3-მეტრიანი მალების გადასახურავად. ყველაზე მეტად გავრცელებულია კარკასული ტიპის კონსტრუქციები (ფილები და პანელები), რ-ებიც შედგება კარკასთან შეწებებული ან მიხრახნილი ბრტყელი აზბესტცემენტის ფურცლებისაგან. კარკასისათვის იყენებენ აზბესტცემენტის ძელაკებს, აგრეთვე აზბესტცემენტის, ხის ან ლითონის ფასონურ ელემენტებს (ფილების სიგანე — 1,2—1,5 *მ,* გადასახურავი მალები — 3 და 6 *მ*).

*ლიტ.*: Блох Г. С., Литвинов А. Н., Асбестоцементные материалы и конструкции и их эксплуатационные качества, М., 1964.

**აზგარდი** (Asgard), სკანდინავიურ მითოლოგიაში უზენაესი ღმერთების — *აზების* ადგილსამყოფელი. იქვეა მიცვალებულთა სავანე *ვალჰალა*. მითური გადმოცემით, სიკვდილის შემდეგ ადამიანთაგან ა-ში მხოლოდ რჩეულნი ხვდებიან.

**აზგური** ზაირ ისააკის ძე [დ. 2(15). I. 1908, სოფ. მოლჩანი, ვიტებსკის ოლქი], ბელორუსი საბჭ. მოქანდაკე, ბელორ. სსრ სახალხო მხატვარი (1944), სსრკ სამხატვ. აკად. ნამდვილი წევრი (1958), სკკპ წევრი 1943-იდან. სწავლობდა ლენინგრადის სამხატვრო აკადემიასა (1925—28) და კიევის სამხატვრო ინ-ტში (1928—29). მისი მთავარი ნაწარმოებებია დიდი სამამულო ომის გმირების ა. როდიმცევის, ა. მოლოდჩის, მ. სელნიცკის (ყველა 1943, ტრეტიაკოვის გალერეა, სსრკ სახელმწ. პრემია, 1946), რევ. მოღვაწეთა — გ. ბაბეფის (1931—33, არ შემონახულა), ფ. ძერჟინსკის (1947, ტრეტიაკოვის გა-

**აზბესტცემენტის მრეწველობა**

აზბესტცემენტის ფილების (შიფერის) წარმოება სსრკ-ში

| წლები | ფურცლოვანი მასალა და ნაკეთობანი (შიფერი) (მლნ. პირობითი ფილა) |
|---|---|
| 1940 | 206 |
| 1950 | 546 |
| 1960 | 2991 |
| 1965 | 4162 |
| 1970 | 5840 |
| 1973 | 7273 |

**აზბესტცემენტის მრეწველობა**

საქართველოს სსრ

(პირობითი ფილა შიფერი, მლნ.)

| | |
|---|---|
| 1958 წ. | 37 |
| 1960 წ. | 45 |
| 1965 წ. | 52 |
| 1973 წ. | 68 |



ზ. ი. ა ზ გ უ რ ი. ლენინი გოგონასთან ერთად.

ლერეა, სსრკ სახელმწ. პრემია, 1948), მსოფ. კულტ. მოღვაწეთა — ლუ სინის (1953), რ. თაგორის (1956) პორტრეტები. ვ. ი. ლენინის ძეგლები (სოფ. კაშინო, მოსკ. ოლქი და სხვ.). დაჯილდოებულია ლენინის ორდენითა და 3 სხვა ორდენით.

**აზები** (Asen), ღმერთების ზოგადი სახელწოდება ძვ. გერმანულ და სკანდინავიურ წარმართულ პანთეონში. ა-ს მიეკუთვნება ღმერთები: თორი (დონარი), *ბალდრი*, ტირი, ჰაიმდალი და სხვ.; ა-ს სათავეში უდგას ოდინი (ვოდანი). ა-ის ადგილსამყოფელია *აზგარდი*. XIII ს. სკანდ. ქრონიკების გადმოცემით ა-ის კულტი სკანდინავიაში აზიიდან შემოსულა. მითური გადმოცემით, ვოდანისა და მის შთამომავალთაგან მომდინარეობს სკანდ. ქვეყნების სამეფო დინასტიები. ტერმინ „ა-ის" ეტიმოლოგია უცნობია. ა. შემორჩა სკანდინავიელთა საკუთარ სახელებში; მაგ. ანსვალტი (ოსვალდი), ანსგარი (ოსკარი) და სხვ.

*ლიტ.*: უფროსი ედა, გერმ. თარგმ. და კომენტარები გ. კალანდაძის, თბ., 1971.

**აზელუსი** (Asellus aquaticus), ფეხსახსრიანი ცხოველი *ტოლფეხიანების* რიგისა. სხეულის სიგრძე 12—20 *მმ*. გვხვდება ევროპასა (გარდა პირენეის ნ.-კ-ისა) და კავკასიაში. ბინადრობს მდგარსა და მდოვრე წყალსატევებში. აქვს 6 წყვილი ფეხი. სუნთქავს ნაზი ფირფიტისებრი ლაყუჩებით. იკვებება წყალსატევის ფსკერზე ჩაცვენილი ფოთლების რბილობით, დალპული მცენარეებისა და ცხოველების ნაშთით (დეტრიტით). ახალ თაობას დედალი ატარებს საჩეკი ჩანთით, რ-იც მკერდის ფეხების ფუძეებთან აქვს. ა. თევზის საკვებია.

**აზენკურის ბრძოლა,** გაიმართა ინგლისისა და საფრანგეთის ჯარებს შორის სოფ. აზენკურთან (Azincourt), ქ. კალეს სამხრეთით (ჩრდ. საფრანგეთი). 1415 წ. 25 ოქტ. ინგლ. ლაშქარმა (5 ათასამდე მშვილდოსანი და ათასამდე ქვეითად მებრძოლი რაინდი) *ჰენრი V-ის* სარდლობით სასტიკად დაამარცხა კონეტაბლ შ. დ'ალბრეს ლაშქარი (10 ათასამდე მეომარი, უმთავრესად ქვეითად მებრძოლი რაინდები და მეარბალეტენი). ფრანგებს 4 ათასი მეომარი მოუკლეს, 1500 კი დაატყვევეს. ინგლისელებმა 500-მდე მეომარი დაკარგეს. ბრძოლის ბედი გადაწყვიტა ინგლისელთა მოძრავი და ორგანიზებული რაზმების გამარჯვებამ ფრანგთა უდისციპლინო ფეოდ. ლაშქარზე.

ა. ბ. იყო *ასწლიანი ომის 1337—1453* მესამე, ყველაზე მნიშვნელოვანი ბრძოლა კრესისა (1346) და პუატიეს (1356) ბრძოლების შემდეგ. ამ გამარჯვებამ ინგლისელებს გაუადვილა საფრ. მიწა-წყლის დაპყრობა.

აზენკურის ბრძოლა 25.X.1415 წ.




მშვილდოსნები; ქვეითი რაინდები; ქვეითი ჯარი; კავალერია

**აზეოტროპული ნარევი** (ბერძ. a — უარყ. ნაწ., zeō — ვდუღვარ და tropē — ცვლილება, შემობრუნება), განუყოფლად მდუღარე ნარევი; ერთგვაროვანი თხევადი ნარევი, რ-იც გამოხდისას არ იყოფა შემადგენელ კომპონენტებად. ასეთი ნარევების არსებობა აღმოაჩინა ინგლ. მეცნ. ჯ. *დალტონმა* (1810). ზოგ ა. ნ-ს თავის ცალკეულ კომპონენტზე უფრო მაღალი დუღილის ტემპერატურა აქვს, ზოგს კი — დაბალი, მაგ., 95,57% ეთილის სპირტისა ($t_{დუღ.}$ 78,5°C) და 4,43% წყლის ($t_{დუღ.}$ 100°C) ნარევი 78,15°C დუღს, ხოლო 69,2% აზოტმჟავას ($t_{დუღ.}$ 84°C) და 30,8% წყლის ნარევი 121,8°C. ამის გამო აბსოლ. სპირტი ან სუფთა აზოტმჟავა მათი წყალხსნარების გამოხდით არ მიიღება. საერთოდ, ა. ნ-ის სუფთა კომპონენტებად ან ფრაქციებად დაყოფა ჩვეულებრივი გამოხდით შეუძლებელია. ამ შემთხვევაში ა. ნ-ს უმატებენ მესამე კომპონენტს, რ-იც ცვლის პირველი ორი კომპონენტის ფარდობით აქროლადობას (იხ. *დისტილაცია*).

**„აზერბაიჯან"**, ყოველთვიური ლიტერატურულ-მხატვრული ჟურნალი, აზერბ. მწერალთა კავშირის ორგანო. დაარსდა 1923. გამოდის ბაქოში. „ა-ს" 1923—27 ეწოდებოდა „მაარიფ ვა მადანიათ" („განათლება და კულტურა"), 1928—36 — „ინგილაბ ვა მადანიათ" („რევოლუცია და კულტურა"), 1936—41 — „რევოლიუსია ვა კულტურა", 1941—46 — „ვათან უღრუნდა" („სამშობლოსათვის"), 1946—52 — ისევ „ინგილაბ ვა მადანიათ", 1953-იდან — „ა." ჟურნალი აშუქებს აზერბ. საზ. და კულტ. ცხოვრების მნიშვნელოვან მოვლენებს. აქვეყნებს აზერბ. მწერალთა ნაწარმოებებს, საბჭოთა (მ. შ. ქართველ) და საზღვარგარეთელი ავტორების თხზულებათა თარგმანებს.

**აზერბაიჯანელები** (საკუთ. სახელწ. — ა ზ ე რ ბ ა ი ჯ ა ნ ლ ი ლ ა რ, ა ზ ე რ ი ლ ე რ), ერი, სსრ კავშირში აზერბ. სსრ ძირითადი მოსახლეობა (73,8%; 1970). ა-ის ერთი ნაწილი ცხოვრობს საქ. სსრ-ში (218 ათ. კაცი), სომხ. სსრ-ში (148 ათ. კაცი) და რსფსრ-ში (უმთავრესად დაღესტნის ასსრ-ში; 96 ათ. კაცი), აგრეთვე უზბ., თურქმ., ყაზ., უკრ. სსრ-ში. ა-ის საერთო რაოდ. 1970 აღწერით სსრკ-ში 4,38 მლნ. კაცია, აზერბაიჯანში — 3,77 მლნ. 4 მლნ. მეტი ცხოვრობს ირანსა და ერაყში. ლაპარაკობენ აზერბ. ენაზე, რ-იც თურქული ენების სამხრ.-აღმ. შტოს განეკუთვნება. მორწმუნე ა. მუსლიმანები არიან, დიდი უმრავლესობა — შიიტები, ნაწილი კი — სუნიტები. ა-ის ეთნოგენეზში მონაწილეობდა კავკ. ალბანეთისა და ატროპატენის ძველი მკვიდრი მოსახლეობა, რ-საც შეერია (ძვ. წ. I ათასწლ. და ახ. წ. I ათასწლ.) აზერბაიჯანში შემოჭრილი ირანული და თურქულენოვანი ტომები (კიმერიელები, სკვითები, ჰუნები, ბულგარები, ხაზარები, ოღუზები, პაჭანიკები და სხვ.). აზერბ. ხალხის ჩამოყალიბება რამდენიმე საუკუნეს გაგრძელდა და ძირითადად XI—XIII სს-ში დასრულდა აზერბაიჯანში თურქულენოვან ტომთა ახალი ტალღის, განსაკუთრებით სელჩუკების შემოჭრის შემდეგ.

ჩრდ. აზერბ. რუსეთთან შეერთებამ (1813 და 1828 შეთანხმებათა საფუძველზე) ა. თურქ და ირანელ დამპყრობელთაგან იხსნა, ხელი შეუწყო კაპიტალიზმის განვითარებას და აზერბ. ხალხის შემდგომი კონსოლიდაციის პროცესს. ისტორიულად ჩამოყალიბდნენ ყოფითა და კულტურით ერთმანეთისაგან რამდენადმე განსხვავებული ეთნოგრ. ჯგუფები: *აირუმები, შაჰსევენები, ყარადაღელები, ყარაფაფახები, ფადარები, ავშარები* და სხვ., რ-თა ნაწილი თურქეთსა და ირანში ცხოვრობს. ა-ს დიდხანს შემორჩათ პატრიარქალური ყოფის გადმონაშთები: ენდოგამიური ქორწინება, ურვადი, მრავალცოლიანობა (შეძლებულ ფენებში). ქალის უფლებებს ყოველმხრივ ზღუდავდა *შარიათი*.

საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ (1920 აპრილი) სსრკ-ში მცხოვრები ა. სოციალ. ერად ჩამოყალიბდნენ. განვითარების მაღალ დონეს მიაღწია ეკონომიკამ და კულტურამ. შეიქმნა საზ. და საოჯახო ყოფის ახალი ფორმები, მოისპო პატრიარქალური გადმონაშთები, ქალთა უთანასწორობა. ძველი ტიპის საცხოვრებლები (ქეჩის კარავი, ხითა და ალიზით ნაგები ტრად. სახლი „ყარადამი") შეიცვალა თანამედროვე შენობებით. ტრად. ხალხური ტანსაცმელი თითქმის ყველგან თანამედროვე სამოსმა განდევნა და მხოლოდ აქა-იქ შემორჩა სოფლად, უმთავრესად ქალთა შორის (განიერი შეიდიში, წელში გამოყვანილი მოკლე ზედატანი, გრძელი, ნაოჭიანი ქვედატანი. დაჩითული თავსაფარი „ქალაღაია" და სხვ.).

აზერბ. ხალხმა შექმნა თვითმყოფი კულტურა: მდიდარი ფოლკლორი, ლიტ-რა, სახვითი ხელოვნება, ხუროთმოძღვრება, მუსიკა. ძველთაგანვე ცნობილია ხელოსნობის ტრად. დარგები: ხისა და ქვის დამუშავება, ოქრომჭედლობა, მეთუნეობა და სხვ.; შორს გაითქვა სახელი მეხალიჩეობის ძველ ცენტრებში (ყუბა, ყაზახი, ყარაბაღი, შირვანი, ბაქო) მიქსოვილმა დეკორ. ხალიჩებმა.

აზერბ. სსრ ქალაქებში მცხოვრებ ა-ის დიდი ნაწილი მუშაობს ნავთობის, ქიმ., მეტალ., საფეიქრო მრეწველობაში და სხვ.; სოფლის მოსახლ. ძირითადი საქმიანობაა მემინდვრეობა, მებაღეობა, მევენახეობა, მეაბრეშუმეობა, მესაქონლეობა (იხ. აგრ. სტ. *აზერბაიჯანის საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკა*).

*ლიტ.*: Вопросы этнографии Кавказа, Тб., 1952; К а р а к а ш л ы К. Т., Материальная культура азербайджанцев Баку, 1964; Народы Кавказа, т. 2, М., .962.

**აზერბაიჯანის რკინიგზა,** რკინიგზის მაგისტრალი აზერბ. სსრ ტერიტორიაზე. სამმართველოა ქ. ბაქოში. ა. რ. 1967 გამოეყო ამიერკავკასიის რკინიგზას, მისი მშენებლობა დაიწყო XIX ს. 70-იან წწ-ში. ა. რ-ის საექსპლუატაციო სიგრძე საბჭოთა ხელისუფლების დამყარებამდე 837 *კმ* იყო. ამჟამად იგი 1900 *კმ* აღწევს (1974). ა. რ-ს ესაზღვრება: ჩრდ-ით *ჩრდილო კავკასიის რკინიგზა* (სადგური დერბენტი), დას-ით — *ამიერკავკასიის რკინიგზა* (სადგ. ბოიუქ-ქასიქი და ნორაშენი); სამხრ-ით იგი გადის სსრ კავშირის სახელმწ. საზღვრის გასწვრივ და ჯულფა—თავრიზის ხაზით უკავშირდება ირანის რკინიგზას. სსრ კავშირში პირველად (1926) ა. რ-ზე იყო ელექტრიფიცირებული ბაქო—საბუნჩის საგარეუბნო ხაზი. ა. რ-ით წელიწადში საშუალოდ 30 მლნ. *ტ* მეტი ტვირთი გადაქვთ,

უმთავრესად ნავთობი და ნავთობის პროდუქტები (42%), რკინის მადანი, ბამბა, საშენი მასალა. მიმოსვლის სახეობათა მიხედვით გადაზიდვები ასე ნაწილდება: ტრანზიტი — 27%, შემოზიდვა — 19%, გაზიდვა — 28%, ადგილობრივი მიმოსვლა — 26%. ბაქო—კრასნოვოდსკის სატრანსპორტო ბორნის ამოქმედებით (1962) პირდაპირი კავშირი დამყარდა ამიერკავკ. და შუა აზიის ეკონ. რ-ნებს შორის.

**აზერბაიჯანის საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკა** (Азәрбајҹан Совет Сосиалист Республикасы), ა ზ ე რ ბ ა ი ჯ ა ნ ი

## I. ზოგადი ცნობები

აზერბ. სსრ შეიქმნა 1920 წ. 28 აპრილს. 1922 წ. 12 მარტიდან შედიოდა ამიერკავკ. ფედერაციაში, ხოლო 1936 წ. 5 დეკ. უშუალოდ შევიდა სსრკ შემადგენლობაში. მდებარეობს ამიერკავკ. სამხრ.-აღმ. ნაწილში. ესაზღვრება: ჩრდ-ით რსფსრ (დაღ. ასსრ), ჩრდ.-დას-ით — საქ. სსრ, სამხრ.-დას-ით — სომხ. სსრ და თურქეთი, სამხრ-ით — ირანი, აღმ-ით — კასპიის ზღვა. ფართ. კუნძულებიანად — 86,6 ათ. *კმ*$^2$. მოსახლ. — 5514 ათ. კაცი (1974 წ. 1 იანვ.). დედაქალაქი — ბაქო. აზერბ. სსრ შემადგენლობაში შედის ნახიჩევანის ასსრ და მთიანი ყარაბაღის აო. რესპუბლიკაში 61 რ-ნი, 60 ქალაქი (1913 იყო 13), 122 დაბაა.

## II. სახელმწიფო წესწყობილება

აზერბ. სსრ — მუშათა და გლეხთა სოციალ. სახელმწიფო, მოკავშირე საბჭ. სოციალ. რესპუბლიკა, შედის სსრკ შემადგენლობაში. მოქმედი კონსტიტუცია დაამტკიცა სრულიად აზერბ. საბჭოების საგანგებო IX ყრილობამ 1937 წ. 14 მარტს. სახელმწ. ხელისუფლების უმაღლესი ორგანოებია აზერბ. სსრ ერთპალატიანი უმაღლესი საბჭო და მისი პრეზიდიუმი. უმაღლესი საბჭო რესპ. ერთადერთი საკანონმდებლო ორგანოა. მას 4 წლით ირჩევს მოსახლეობა (1 დეპ. 12,5 ათ. მცხოვრებზე). სახელმწ. ხელისუფლების უმაღლესი აღმასრ. და განმკარგულებელი ორგანოა აზერბ. სსრ მინისტრთა საბჭო — მთავრობა, რ-საც ქმნის რესპ. უმაღლესი საბჭო. რაიონებში, ქალაქებში, დაბებსა და სოფლებში, აგრეთვე მთიანი ყარაბაღის აო-ში ხელისუფლების ადგილ. ორგანოებია მშრომელთა დეპუტატების შესაბამისი საბჭოები, რ-ებსაც მოსახლეობა ირჩევს 2 წლით. მართლმსაჯულებას ახორციელებს აზერბ. სსრ უმაღლესი სასამართლო, ნახიჩევანის ასსრ უმაღლესი სასამართლო, მთიანი ყარაბაღის აო-ის სასამართლო და რაიონული (საქალაქო) სახალხო სასამართლოები; მათ ხუთ-ხუთი წლის ვადით შესაბამისად ირჩევს აზერბ. სსრ უმაღლესი საბჭო, ნახიჩევანის ასსრ უმაღლესი საბჭო, მთიანი ყარაბაღის აო-ის მშრომელთა დეპუტატების საბჭო და რაიონის (ქალაქის) მოსახლეობა. აზერბ. სსრ პროკურორს, აგრეთვე ნახიჩევანის ასსრ და მთიანი ყარაბაღის აო-ის პროკურორებს ნიშნავს სსრკ გენ. პროკურორი 5 წლის ვადით.

სსრკ უმაღლესი საბჭოს ეროვნებათა საბჭოში აზერბ. სსრ წარმოდგენილია 32 დეპუტატით (ამის გარდა, აზერბ. სსრ შემადგენლობაში შემავალ ნახიჩევანის ასსრ და მთიანი ყარაბაღის აო-ს სსრ კავშირის უმაღლესი საბჭოს ეროვნებათა საბჭოში შესაბამისად ჰყავს 11 და 5 დეპუტატი).

სახელმწ. გერბი და სახელმწ. დროშა — იხ. ფერადი ჩანართი სტ-ებთან *სახელმწიფო გერბი, სახელმწიფო დროშა.*

## III. ბუნება

რ ე ლ ი ე ფ ი. ა-ის ტერიტ. თითქმის ნახევარი უჭირავს მთებს. გვხვდება აგრეთვე ვრცელი ვაკე-დაბლობები. გამოიყოფა 4 მსხვილი გეომორფოლ. რეგიონი: კავკასიონი, რ-იც შედგება მთავარი ანუ წყალგამყოფი (მწვ. ბაზარდუზუ, 4480 *მ*) და გვერდითი (მწვ. შაჰდაღი, 4243 *მ*) ქედებისაგან; მცირე კავკასიონი ყარაბაღის ვულკ. მთიანეთითურთ; მტკვარ-არაქსის დაბლობი და თალიშის ანუ ლენქორანის მთები. კავკასიონს გარს ევლის დაბალი, ტყიანი მთისწინეთი, წინა ქედები და ვაკეები. მთები უმთავრესად აგებულია იურული და ცარცული ასაკის ფლიშური (თიხაფიქლები), ნაწილობრივ კარბონატული (კირქვები) და ვულკანოგენური ქანებით, ზღვიური და მოლასური ნალექებით; დახრილი ვაკეები — გვიანდ. პლიოცენის და პლეისტოცენის ფლუვიოგლაციალური და ალუვიურ-პროლუვიური წყებებით; არიდულ მთისწინეთში ხშირია ბედლენდები, გობუსტან-აფშერონის რ-ნში — ტალახის ვულკანები.

ა-ის ტერიტორიის სამხრ. ნაწილში გადაჭიმულია მცირე კავკასიონის ქედები: შაჰდაღი, მუროვდაღი (მწვ. გამიში, 3624 *მ*), აღმ. სევანი, ზანგეზური, დალიდაღი, დარალაგიოზი (აიოძორი), ყარაბაღი; ყარაბაღის ვულკ. მთიანეთი და ნახიჩევანის ქვაბულის ვაკეები. მცირე კავკასიონი აგებულია იურული და ცარცული ასაკის ვულკანოგენური (კვარც-პორფირები, სხვადასხვა ეფუზიური ქანები) და დანალექი ქანებით (ქვიშაქვები, თიხები, კირქვები, არგილიტები და სხვ.), პალეოგენის ვულკ.-ტერიგენული ნალექებით. ყარაბაღის მთიანეთის რელიეფისათვის დამახასიათებელია მეოთხეული პერიოდის ვრცელი ლავური პლატოები. ბევრია ჩამქრალი ვულკანი. მცირე კავკასიონზე ჭარბობს საშუალო მთიანი ტექტონ.-დენუდაციური რელიეფი. ა-ის სამხრ.-აღმ. ნაწილში მდებარე თალიშის მთები (მწვ. გომურგოი, 2477 *მ*) უმთავრესად აგებულია მესამეული პერიოდის მძლავრი ვულკანოგენური და ტუფოგენური წარმონაქმნებით. მტკვარ-არაქსის დაბლობი, რ-საც ა-ის ფართ. მეოთხედზე მეტი უჭირავს, აგებულია მეოთხეული კონტინენტური და ზღვიური ნალექებით. მტკვარი და არაქსი დაბლობს ყოფს შირვანის, მილის, ყარაბაღის, მუღანისა და სალიანის ვაკეებად. კავკასიონის სამხრ. ფერდობის ძირას მდებარეობს მეოთხეული ნალექებით აგებული ალაზან-აგრიჩაის ხეობა (ვაკე), კავკასიონის ჩრდ.-აღმ-ით სამურდავაჩის დაბლობი და ყუბის ანუ გუსარის დახრილი ვაკე, თალიშის მთისძირების გასწვრივ კი — ლენქორანის დაბლობი. ა-ის დაბლობების აღმ. ნაწილი ოკეანის დონეზე დაბლა (28 *მ*-მდე) მდებარეობს. კასპიის ზღ. ნაპირთან განლაგებულია კუნძულთა ჯგუფები: აფშერონის არქ. (კ-ები — არტემი, რ-იც ახლა ნაპირთან ჯებირით არის შეერთებული, ჟილოი და სხვ.), ბაქოს არქ. (კ-ები — ბულა, სვინოი და სხვ.) და კ-ები (ბაქოს უბეში) — ნარგინი, ვულფი, ხანლარი. მნიშვნელოვანი ნ.-კ-ებია: აფშერონი, მტკვრის ცელა, სარა; ყურეები — აფშერონის, კიროვის და ბაქოს.

ა. მდიდარია წიაღისეულით, განსაკუთრებით ნავთობითა და ბუნებრივი აირით. გვხვდება ალუნიტის, რკინის მადნის, გოგირდის ალმადანის, მოლიბდენის, ბარიტის, კობალტისა და სხვ. საბადოები. მოიპოვება ქვამარილი, დარიშხანი, ბევრია (1000-ზე მეტი) მინერ. წყარო (მ. შ. ნარზანის ტიპის ბადამლი და თურშსუ, ესენტუკის ტიპის ისთისუ, მაცესტის ტიპის სურახანი), აგრეთვე სამკურნ. ტალახი და სამკურნ. ნავთობი — ნაფთალანი.

ჰ ა ვ ა. ბარის ზომიერად ნოტიო, მშრალ სუბტროპ., ნახევარუდაბნოსა და მშრალი სტეპების ჰავას ცვლის მთიანეთის ზომიერად ცივი და ცივი ჰავა. საშ. წლ. ტემპ-რა 14,5°-იდან C (ვაკე-დაბლობსა და მთისწინეთში) 0°-მდე C ან ნაკლებიც (მთებში). ზაფხული მთათა შორის დადაბლებულ ნაწილში გვალვიანი და მშრალია. ივლ. საშ. ტემპ-რა ბარში 25 — 27°C, მაღალ მთებში 5°C. იანვ. საშ. ტემპ-რა ბარში 0°-იდან 3°-მდეა C; საშუალო მთებში —3°, —6°C; მაღალ მთებში კი —10°-მდე C. აბსოლ. მაქსიმუმი აღწევს 40°C, 43°C. აბსოლ. მინიმუმი —30°C. მტკვარ-არაქსის დაბლობზე, აფშერონის ნ.-კ-სა და ნახიჩევანის ქვაბულში ნალექები წელიწადში 300 *მმ*-ზე ნაკლებია, მთისწინეთსა და საშუალმთიანეთში 300—900 *მმ*, კავკასიონის სამხრ. ფერდობზე — 1000—1300 *მმ*, კავკასიონის და მცირე კავკასიონის ჩრდ.-აღმ. ფერდობებზე — 600—800 *მმ*, ლენქორანის დაბლობის სამხრ. ნაწილსა და თალიშის მთებში — 1200—1800 *მმ*. სანაპირო ზონაში ხშირია მუსონური ხასიათის ქარები, მთიან რ-ნებში — მთა-ხეობათა, აფშერონის ნ.-კ-ზე — ჩრდ. (ხაზრი — ბაქოს ნორდი), ზოგჯერ კი სამხრეთისაც; ხშირია ფიონები და ხორშაკი.

შ ი გ ა  წ ყ ლ ე ბ ი. ა-ში 1250-მდე მდინარეა, მ. შ. 100 *კმ*-ზე გრძელია მხოლოდ 23. ხშირია მდ-თა ქსელი მთებში (0,40—0,50 *კმ/კმ*$^2$). ა-ს ჩრდ.-დას-იდან სამხრ.-აღმ-კენ სერავს კავკასიონის უდიდესი მდ. მტკვარი; მტკვრის მთავარი შენაკადი არაქსი რესპ. სამხრ. საზღვართან გადის. ა-ის მდ-თა დიდი ნაწილი მტკვრის აუზს ეკუთვნის. კავკ. სამხრ.-აღმ. ფერდობებზე აქვთ სათავე მდ-ებს: ბელაქანჩაის, მუხახჩაის, თალაჩაის, ქურმუხჩაისა და სხვ.; კავკასიონიდან მიედინება და უშუალოდ კასპიის ზღვას ერთვის სამური, გუსარჩაი, გუდიალჩაი, ველველიჩაი, სუმგაითი; თალიშიდან მიედინება ლენქორანჩაი და ვილაშჩაი. მცირე კავკასიონზე იწყება მტკვრის მარჯვ. შენაკადები — აღსთაფა, შამქორჩაი, განჯაჩაი, ტერტერი და არაქსის მარცხ. შენაკადები — არფაჩაი, ნახიჩევანჩაი, ჰაქერი. ა-ის მდ-თა უმეტესობას უდიდესი ჩამონადენი წლის თბილ პერიოდში (აპრ.-სექტ.) აქვს, ლენქორანის ოლქის მდ-ებს — ცივ პერიოდში (ოქტ.-მარტი). კავკასიონის სამხრ.-აღმ. ფერდობის მრავალი მდინარე ღვარცოფულია. ბარში მათ სარწყავად იყენებენ. არაქსი მილისა და მუღანის სტეპებს რწყავს; მტკვარზე აგებულია მინგეჩაურჰესი და 606 *კმ*$^2$ ფართ. წყალსაცავი (წყლის მოც. 16,1 *კმ*$^3$), საიდანაც იწყება მაგისტრ. არხები — ზემო შირვანისა და ზემო ყარაბაღისა, რ-ებიც შირვანისა და მილ-ყარაბაღის ვაკეებს რწყავს. ა-ის 250 ტბას შორის აღსანიშნავია ჰაჯიყაბული (15,5 *კმ*$^2$), ბოიუქშორი (10,3 *კმ*$^2$), დიდი ალაგოლი (5 *კმ*$^2$) და გოიგოლი.

ნ ი ა დ ა გ ი  დ ა  მ ც ე ნ ა რ ე უ ლ ო ბ ა. მტკვარ-არაქსის დაბლობზე ჭარბობს რუხი-მდელოს, მდელო-ჭაობის და მლაშობი ნიადაგი; მის განაპირა ნაწილში — რუხი ნიადაგები. დახრილ ვაკეებსა და მთისწინეთზე გავრცელებულია რუხი-მურა, სუსტბიცობი, მლაშობი, ყავისფერი ნატყევარი, მთის-წაბლა, წაბლა, მთის რუხი-ყავისფერი და მთის შავმიწა ნიადაგი, ალაზან-აგრიჩაის ვაკეზე — ალუვიური ნიადაგი.

ა-ში გავრცელებულია მცენარეთა 4100-ზე მეტი სახეობა. დაბლობები უკავია უდაბნოსა და ნახევარუდაბნოს მცენარეულობას (აბზინდა, ჩარანი, ეფემერები და სხვ.). მთისწინა ვაკეებზე, პლატოებსა და სემიარიდულ მთისწინეთზე გავრცელებული მცენარეულობაა აბზინდიანი, აბზინდიან-ვაციწვერიანი და მთა-სტეპისა (უმეტესად ვაციწვერა, ველის წივანა, ურო და სხვ. მარცვლოვანები), ნახევარუდაბნოსა და მშრალი სტეპების მცენარეულობა და მთის ქსეროფიტები. მთებში (500—2200 *მ*) ტყის ყავისფერ და ყომრალ ნიადაგზე იზრდება წიფლის, რცხილისა და მუხის ტყეები. ტყის ზონის ზევით სუბალპ. და ალპ. მცენარეულობით და-



აზერბაიჯანის საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკის სახელმწიფო გერბი.

**აზერბაიჯანის საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკა**

შინაარსი

**მოსახლეობა**

(ათასობით, 1970)

| | |
|---|---|
| აზერბაიჯანელები | 3776,8 |
| რუსები | 510,1 |
| სომხები | 483,5 |
| დაღესტნის ხალხები | 177,2 |
| ებრაელები | 41,3 |
| თათრები | 31,8 |
| უკრაინელები | 29,9 |
| ქართველები | 13,6 |
| თათები | 7,8 |

**მოსახლეობის ზრდა**

(ათასობით)

| | |
|---|---|
| 1926 წ. | 2314 |
| 1939 წ. | 3205 |
| 1959 წ. | 3698 |
| 1974 წ. | 5326 |

**ქალაქის მოსახლეობა**

(მთელ მოსახლეობასთან შედარებით, პროცენტობით)

| | |
|---|---|
| 1939 წ. | 36 |
| 1959 წ. | 48 |
| 1972 წ. | 51 |

**დიდი ქალაქები**

(ათასი კაცი, 1974)

| | |
|---|---|
| ბაქო | 1359 |
| კიროვაბადი | 203 |
| სუმგაითი | 58 |
| მინგეჩაური | 48 |
| ალი-ბაირამლი | 38 |

ფარული მთა-მდელოს ნიადაგია. თალიშის მთისწინეთში ყვითელმიწა ნიადაგები და რელიქტების (ხერკინა, წაბლფოთოლა მუხა, ძელქვა, გლედიჩია, ლენქორანული ალბიცია და სხვ.) ფართოფოთლიანი ტყეებია.

ც ხ ო ვ ე ლ თ ა  ს ა მ ყ ა რ ო. ა-ის ფაუნა დაახლ. 12 ათ. სახეობას ითვლის. მთებში გვხვდება დაღესტნური ჯიხვი, კავკ. ირემი, ქურციკი, შველი, მცირეაზიური მუფლონი, ნიამორი, არჩვი, მურა დათვი, გარეული ღორი, მგელი, ტურა, მელა, კვერნა, ტყის კატა, ფოცხვერი და სხვ.; ფრინველებიდან — კავკ. შურთხი, კასპიის შურთხი, კავკ. როჭო, კაკაბი, ხოხობი, ალპ. ჭკა, სავათი, შაშვი, ორბი, სვავი, სარსარაკი, ფასკუნჯი, მთის არწივი და სხვ.; თალიშის მთებში ბინადრობს გარეული ღორი, ჯიქი. ლენქორანის დაბლობის ტყეებში იშვიათად გვხვდება ირანიდან შემოსული ვეფხვი. მტკვარ-არაქსის დაბლობში არის ჯეირანი, მელა, მგელი, გარეული ღორი, ზოლებიანი აფთარი, კურდღელი, ზღარბი და სხვ., ფრინველებიდან — სავათი, სარსარაკი, ველის არწივი, სარეწაო ფრინველი — დურაჯი და სხვ.; ბევრია ქვეწარმავალი (გიურზა, გველგესლა, ანკარა და სხვ.). ტუგაის ტყეებში ბინადრობს მაჩვზღარბა, ტურა, გარეული ღორი, ლელიანის ფოცხვერი, ფრინველებიდან — ხოხობი. კასპიის ზღვის სანაპიროზე ბუდობს ბატი, იხვი, ვარხვი, ყანჩა, ყარყატი, პორფირიონი, ფლამინგო და სხვ.; ბეწვიანი ცხოველებიდან — ნუტრია (აკლიმატიზებული). კასპიის ზღვა და მდ-ები მდიდარია თევზით; იჭერენ სარეწაო თართს, ტარაღანას, კასპიის ორაგულს, შამაიას და სხვ.; ა-ში 7 სახელმწ. ნაკრძალია, მ. შ. უდიდესია ს. კიროვის სახ. ყიზილაღაჯის ნაკრძალი.

ა-ის ტერიტ. იყოფა 5 ფიზ.-გეოგრ. ოლქად: 1. მ ტ კ ვ რ ი ს  ღ რ მ უ ლ ი ს  ო ლ ქ ი, რ-შიც გამოიყოფა: ალაზან-აგრიჩაის რ-ნი, ჯეირან-აჯინოურის მთისწინეთი და მტკვარ-არაქსის დაბლობი; 2. კ ა ვ კ ა ს ი ო ნ ი ს  ო ლ ქ ი ს  ს ა მ ხ რ.-ა ღ მ ო ს ა ვ ლ ე თ ი. ცალკე რ-ნია გუსარის დახრილი ვაკე და სამურ-დავაჩის დაბლობი; 3. მ ც ი რ ე  კ ა ვ კ ა ს ი ო ნ ი ს  ო ლ ქ ი ს  სამხრ.-აღმოსავლეთი მოიცავს რამდენიმე რ-ნს. ესენია ყარაბაღის ქედის ჩრდ.-აღმ. ფერდობი, ყარაბაღის ვულკ. მთიანეთი და მდ. ჰაქერის ქვაბული; 4. ლ ე ნ ქ ო რ ა ნ ი ს  ო ლ ქ ი მოიცავს თალიშის მთებს და ლენქორანის დაბლობს; 5. ნ ა ხ ი ჩ ე ვ ა ნ ი ს  ო ლ ქ ი, რ-იც ვაკისა და მთიან რ-ნებად იყოფა.

*ლიტ.*: Гвоздецкий Н. А., Физическая география Кавказа. Курс лекций, в. 1—2, М., 1954 — 58; Кавказ, М., 1966 (Природные условия и естественные ресурсы СССР); Основные черты геологического строения Азербайджана, «Известия АН СССР. Серия геологическая», 1967, № 11; Физическая география Азербайджанской ССР, М., 1959.

*დ. უკლება.*

## IV. მოსახლეობა

ა-ის ძირითადი მკვიდრნი აზერბაიჯანელები არიან (73,8%; 3776,8 ათ., 1970); ცხოვრობენ აგრეთვე რუსები (510,1 ათ.), სომხები (483,5 ათ.), დაღესტნის ხალხები (177,2 ათ.), ებრაელები (41,3 ათ.), თათრები (31,8 ათ.), უკრაინელები (29,9 ათ.), თათები (7,8 ათ.) და სხვა ეროვნების წარმომადგენლები (45,8 ათ.), ქართველები (13,6 ათ.) — უმთავრესად ბელაქნის, ზაქათალის და კახის რ-ნებში (ისტ. საინგილოს ტერიტორიაზე). ა-ის მოსახლეობა სწრაფად იზრდება. 1926 იყო 2314 ათ. კაცი, 1939 წ. — 3205 ათ., 1959 წ. — 3698 ათ. და 1974 წ. (1 იანვ.) 5326 ათ. ა-ის მოსახლ. ბუნებრივი ზრდის სწრაფი ტემპით ხასიათდება. შობადობა 1971 ყოველ 1000 მცხ-ზე 27,7 კაცს შეადგენდა, ხოლო ბუნებრივი ნამატი — 21,2 (სსრკ-ში საშ. — 9,6). მოსახლ. 48% მამაკაცია. საშ. სიმჭიდროვეა 61,5 კაცი 1 *კმ*²-ზე (1913 წ. — 2,7). განსაკუთრებით მჭიდროდ არის დასახლებული აფშერონის ნ.-კ. (ბაქო, სუმგაითი), აგრეთვე კასპიისპირა დაბლობის ზოგიერთი მთისპირა ნაწილი და თალიში. მრეწვ. და სოფ. მეურნ. ინტენსიური განვითარების შედეგად მოსახლ. მეჩხრად დასახლებულ მტკვარ-არაქსის დაბლობ რ-ნებშიც გაიზარდა. სოფ. მოსახლ. დიდი სიმჭიდროვით გამოირჩევა ლენქორანის, მასალის და ზოგი სხვა რ-ნი. მეჩხრად დასახლებულია კავკასიონის, მცირე კავკასიონის მაღალმთიანი რ-ნები, აგრეთვე გობუსტანის, ჯეირანჩოლის და მტკვარ-არაქსის დაბლობის ზოგი რ-ნი. ინდუსტრიალიზაციამ ქალაქის მოსახლ. სწრაფი ზრდა გამოიწვია. მისი ხვ. წილი ა-ის მთელ მოსახლეობაში შეადგენდა: 1939 წ. — 36%, 1959 წ. — 48%, 1972 წ. (1 იანვ.) — 51%. 1972 წ. (1 იანვ.) 1913 შედარებით ქალაქის მოსახლ. რიცხვი 4,8-ჯერ გაიზარდა. სოფ. მოსახლ. — 1,5-ჯერ. ა-ის ყველაზე დიდი ქალაქია ბაქო (1359,2 ათ. მცხ., ანუ ქალაქის მოსახლ. 50%, 1974 წ. 1 იანვ.), II ადგილზეა კიროვაბადი (203 ათ. კაცი). საბჭ. ხელისუფლების წლებში შეიქმნა ახალი ქ-ები: სუმგაითი (158 ათ. მცხ.), მინგეჩაური (48 ათ.), ალი-ბაირამლი (38 ათ.) და სხვ.; მიუხედავად იმისა, რომ შემცირდა სოფ. მოსახლ. ხვ. წილი, მისი აბსოლ. რაოდენობა გაიზარდა. შეიქმნა მრავალი დაბა-სოფელი და საბჭ. მეურნ., მუშათა დასახლება. 1973 სახალხო მეურნეობაში დასაქმებულ მუშა-მოსამსახურეთა რიცხვი შეადგენდა 1400 ათ. კაცს (მ. შ. 40% ქალი იყო), რაც 2,6-ჯერ და კიდევ უფრო აღემატებოდა 1940-ის მაჩვენებელს.

აზერბაიჯანი XIX ს. პირველ ნახევარში




⊙ სახელმწიფოებისა და ფეოდალური სამფლობელოების ცენტრები

1801 სახანოებისა და სხვა ფეოდალური სამფლობელოების რუსეთთან შეერთების თარიღები

— — — სახელმწიფოებისა და ფეოდალური სამფლობელოების საზღვრები 1801 წლისათვის

რუსეთ-სპარსეთის საზღვარი 1813 წ გულისტანის საზავო ხელშეკრულებით

რუსეთ-სპარსეთის საზღვარი 1828 წ. თურქმანჩაის ხელშეკრულებით

თანამედროვე საზღვრები: სსრკ-ის, •••••• მოკავშირე რესპუბლიკების

## V. ისტორიული ნარკვევი

**პირველყოფილ-თემური წყობილება და უძველესი სახელმწიფოები აზერბაიჯანის ტერიტორიაზე.** თანამედროვე ა-ის ტერიტორია ჯერ კიდევ ძვ. ქვის ხანაში იყო დასახლებული. დამჯილის, თაღლარის, დაშსალახლის, ქიაქილის და სხვ. პალეოლითურ ნამოსახლარებში აღმოჩენილია პირველყოფილი ადამიანის ქვის იარაღები. 1968 *აზიხის მღვიმეში* (მთიანი ყარაბაღის აო), იპოვეს ნეანდერტალელი ადამიანის (აშელის ეპოქა) ქვედა ყბა. ახალი ქვის ხანის ძეგლები აღმოჩენილია კიროვაბადთან, ნახიჩევანში, ასტარაში და სხვ.; ამ დროისათვის ჰაჩნდა პირვანდელი მიწათმოქმედება, მესაქონლეობა, ხელოსნობის ჩანასახი. ენეოლითის ხანაში (ძვ. წ. V—IV ათასწლ.) ა-ში გავრცელდა ქიულთეფეს და შიმუთეფეს ტიპის კულტურები. მშენებლობაში დაიწყო ალიზის ხმარება. მეურნ. ძირითად დარგებად იქცა თოხის მიწათმოქმედება, მსხვ. რქ. და წვრილფეხა საქონლის მოშენება. დაიწყო ლითონის (სპილენძი) საბრძოლო და შრომის იარაღის გამოყენება. ადრინდ. ბრინჯაოს ხანაში (ძვ. წ. III ათასწლ.) გავრცელდა *მტკვარ-არაქსის კულტურა*. გაჩნდა სახნავი მიწათმოქმედება. ბრინჯაოს ხანის გვიანდ. ეტაპსა და რკინის ხანის საწყის პერიოდს განეკუთვნება *ხოჯალი-გადაბეიური კულტურა*, ყიზილ-ვანქისა და თალიშ-მუღანის კულტურები. ხოჯალი-გადაბეიურ გვიანდ. ბრინჯაოს კულტურას ბევრი საერთო ჰქონდა აღმ. საქართვ. იმავე ხანის კულტურასთან.

რკინის იარაღების გავრცელებამ ძირფესვიანად შეცვალა საზ. წარმოება. ძვ. წ. I ათასწლ. დასაწყისში ა-ის მეურნეობაში მთავარი ადგილი მიწათმოქმედებამ დაიკავა. უკვე არსებობდა ხელოვნ. რწყვის სისტემა, საკმაოდ განვითარებული იყო

მევენახეობა-მეღვინეობა და მესაქონლეობა. ამ დროისათვის დაიწყო პირველყოფილი თემური ურთიერთობის დაშლის პროცესი, გაჩნდა კერძო საკუთრება, რ-მაც კლასებისა და სახელმწიფოს წარმოშობის წინაპირობები შექმნა.

ა-ის ტერიტორიაზე სხვადასხვა ტომები იყვნენ დასახლებული: სამხრ-ით ბინადრობდნენ მანელები, მიდიელები და ქადუსიები; აღმ-ით — *კასპიები,* ჩრდ-ით — *ალბანელები.* ძვ. წ. IX ს. ურმიის ტბის სამხრ.-აღმ-ით ჩამოყალიბდა ადრინდ. მონათმფლობელური სახელმწიფო — *მანა.* ძვ. წ. VII ს. წარმოიშვა მიდიის სახელმწიფო, რ-ის ტერიტორია ა-ის სამხრ. ოლქებსაც მოიცავდა და რ-მაც ძვ. წ. VI ს. დაიმორჩილა მანა. იმავე საუკ. შუა ხანებში მიდია აქემენიდთა სპარსეთის სატრაპია გახდა. ძვ. წ. IV ს. ბოლოს, სამხრ. ა-ში შეიქმნა სახელმწიფო *ატროპატენა.* ამ სახელწოდებიდან წარმოიშვა სპარსული „ადარბადაგანი“ (აქედან — აზერბაიჯანი).

ძვ. წ. I ათასწლ. მიწურულს ჩრდ. ა-სა და სამხრ. დაღესტნის ტერიტორიაზე ჩამოყალიბდა ალბანეთის სახელმწიფო (იხ. *ალბანეთი* კავკასიისა). ძველ ალბანეთთან დაკავშირებულია ე. წ. „ქვევრსამარხების კულტურა“, რ-ის არეალი აღმ. საქართვ. ზოგიერთ რ-ნსაც მოიცავდა. ძვ. წ. I ს. და ახ. წ. I ს. ალბანელები ქართველებთან და სომხებთან ერთად შეუპოვრად ებრძოდნენ რომაელ დამპყრობლებს. ა-ის ტერიტორიაზე არსებულ უძველეს სახელმწიფოთა უმეტესობის სოც. წყობისათვის დამახასიათებელი იყო პირველყოფილი თემური წყობილების დაშლისა და მონათმფლობელური ურთიერთობის ჩასახვის პროცესი.

ატროპატენისა და ალბანეთის მკვიდრი მოსახლეობა შემდგომ ჩამოყალიბებული აზერბ. ხალხის ორ ძირითად ეთნ. სუბსტრატს წარმოადგენდა. ალბანელები იბერიულ-კავკასიური მოდგმისა იყვნენ, ატროპატენელები — ირანულისა.

**ფეოდალური წყობილების ჩასახვა და განვითარება ა-ში.** ახ. წ. I ს. ა-ში ინტენსიურად ვითარდებოდა მიწათმოქმედება, მესაქონლეობა, მებაღეობა, მნიშვნელოვან წარმატებას მიაღწია ხელოსნობამ (ლითონის დამუშავება, ქსოვილების წარმოება, ოქრომჭედლობა და სხვ.). III—V სს-ში ძირითადად ჩამოყალიბდა ფეოდ. ურთიერთობანი, წარმოიშვა ფეოდ. საზ-ბის ძირითადი კლასები — ფეოდალები და გლეხები. IV ს. ალბანეთში ოფიციალურ სარწმუნოებად გამოცხადდა ქრისტიანობა, რ-საც ფეოდალები თავიანთი ბატონობის განსამტკიცებლად იყენებდნენ.

ამ პერიოდში ა-ს მრავალჯერ შემოესივნენ უცხოელი დამპყრობლები. III ს. მიწურულისათვის ა-ის ერთ ნაწილში სასანიანთა ირანი გაბატონდა. IV ს. ამიერკავკ. ტერიტორია რომსა და ირანს შორის გამანადგურებელი ომების ასპარეზად იქცა. IV—VI სს. დარუბანდის გზით გაძლიერდა და გახშირდა თურქ. მოდგმის ტომთა თავდასხმები. 395—396 ა-ში *ჰუნებისა* და *ხაზარების* დიდი ნაკადი შეიჭრა. V—VI სს. ა. რამდენჯერმე დალაშქრეს ჰუნებმა, *ქუშანებმა,* საბირებმა, ხაზარებმა, ბულგარებმა. თურქულენოვან მომთაბარე ტომთა ერთი ნაწილი ა-შივე მკვიდრდებოდა და ადგილ. მოსახლეობაში ითქვიფებოდა. V—VI სს. ა-ის მოსახლ. ქართველებთან და სომხებთან ერთად, არაერთხელ აუჯანყდა ირან. დამპყრობლებს. ამავე პერიოდში ა-ში, ისევე როგორც ირანში, დაიწყო *მაზდაკელების მოძრაობა,* რ-იც ერთგვარად ფეოდ. წყობილების წინააღმდეგ იყო მიმართული.

VII ს. შუა ხანებში ა. ხალიფატის აგრესიული ომების ორბიტაში მოექცა. 639 აქ არაბების მიერ დევნილი სპარს. ლაშქარი შემოიჭრა. მტერმა აიღო და დაარბია ქ. ბარდავი. კავკ. ალბანეთის მმართველმა *ჯავანშირმა* დახმარება ქართვ. ერისმთავარს ადარნასეს და სივნიეთის ოლქის (სომხეთი) მმართველს სმბატ ბაგრატუნის სთხოვა. მოკავშირეებმა დაამარცხეს ირანელთა ლაშქარი. 642 არაბებმა დალაშქრეს და ნაწილობრივ დაიპყრეს ა., მაგრამ მოსახლ. წინააღმდეგობის გამო აქ დიდხანს ვერ მოიკიდეს ფეხი. VIII ს. 30-იან წწ-ში ამიერკავკასიაში ხალიფატის ხელისუფლების განსამტკიცებლად ილაშქრა მარვან იბნ მუჰამადმა (მურვან ყრუმ). 90 წლის ბრძოლის შემდეგ არაბებმა მოახერხეს ა-ის დამორჩილება, რის შემდეგაც ა-ში სწრაფად გავრცელდა მაჰმადიანობა; VIII ს. შუახანიდან დაიწყო აქტიური ბრძოლა არაბთა ბატონობის წინააღმდეგ. IX ს. დამდეგს დას. ირანსა და ა-ში 20 წელი გრძელდებოდა გლეხთა ანტიარაბ. და ანტიფეოდ. მოძრაობა *ბაბექის* მეთაურობით (იხ. *ბაბექის აჯანყება, ხურამიტები*).

IX ს. II ნახ. და X ს. I ნახ-ში ა-მა თანდათანობით დააღწია თავი არაბთა ბატონობას, რასაც ხელი შეუწყო ქვეყნის შემდგომმა ფეოდალიზაციამ. ამ დროს ა-ის ტერიტორიაზე ჩამოყალიბდა რამდენიმე ფაქტობრივად დამოუკიდებელი პოლიტ. ერთეული: *შირვანი* (ცენტრი შემახა), რ-ის მმართველები *შირვანშაჰებად* იწოდებოდნენ; *შედადიანების* სამთავრო განჯის ოლქში; *სალარიდების* სამფლობელო (ცენტრი არდებილი) და *საჯიდების* სამთავრო სამხრ. ა-ში. გაძლიერდა გლეხობის ფეოდ. დამოკიდებულება. საუკეთესო მიწების მნიშვნელოვანი ნაწილი მსხვილი ფეოდალებისა და მათი ვასალების ხელში აღმოჩნდა. არსებობდა მიწაზე ფეოდ. საკუთრების სხვადასხვა ფორმა: *დივანი* — სახელმწ. საკუთრება, *ხასე* — საუფლისწულო მამული, *მულქი* — ინდივიდ. მემკვიდრეობითი კერძო საკუთრება (ალოდი), *იქტა* — პირობითი საკუთრება (ლენი), *ვაკუფი* — რელიგ. დაწესებულებათა საკუთრება. არსებობდა ფეოდ. რენტის 3 ფორმა: ღალა, ბეგარა და ფულადი გადასახადი. ვინაიდან ფეოდალის პირადი მეურნეობა განვითარების დაბალ დონეზე იდგა, გაბატონებული იყო ნატურალური რენტა. ამავე ხანებში შეიმჩნევა საქალაქო ცხოვრების შემდგომი განვითარება. ვაჭრობა-ხელოსნობის მსხვილ ცენტრებად იქცა ქ-ები ბარდავი, შემახა, განჯა, ბაქო, თავრიზი, არდებილი, მარაღა და სხვ.

1054 ა-ში დაიწყო თურქ-სელჩუკთა გამანადგურებელი ლაშქრობები, რასაც მიწათმოქმედების, ხელოსნობისა და ვაჭრობის დაქვეითება მოჰყვა. სელჩუკთა წინააღმდეგ საბრძოლველად ა. საქართვ. სამეფოს შეუკავშირდა. 1117 საქართვ. და შირვანის გაერთიანებულმა ლაშქარმა დავით აღმაშენებლის სარდლობით დაამარცხა სელჩუკები. 1122, თბილისის განთავისუფლების შემდეგ, დავით აღმაშენებელმა დაიკავა შაქი, კაბალა და განჯა. იმავე ხანებში სელჩუკთა სულთანმა მაჰმუდმა შირვანი დალაშქრა და შემახა აიღო. შირვანელებმა დახმარება საქართველოს სთხოვეს. 1123 საქართვ. და შირვანის გაერთიანებულმა ლაშქარმა დაამარცხა სელჩუკები შემახასთან. შირვანმა დამოუკიდებლობა დაიბრუნა. შირვანისა და საქართვ. კავშირი განამტკიცა მანუჩაჰრ II შირვანშაჰისა და დავით აღმაშენებლის ასულის ქორწინებამ.

შირვანისა და საქართვ. სამხ.-პოლიტ. კავშირი კიდევ უფრო განმტკიცდა XII ს. II ნახ-ში. საქართვ. სამეფოს დახმარებით ბოლო მოეღო შირვანზე ყივჩაყთა გამუდმებულ თავდასხმებს.

XII ს. 50-იანი წწ-ში ა-ში ილდეღიზიდთა დინასტია გამეფდა. მათმა სახელმწიფომ, რ-იც მოიცავდა სამხრ. ა-ს, არანსა და ნახიჩევანს, აგრეთვე ირანის დას. ოლქებს, სრულ დამოუკიდებლობას მიაღწია. XII ს. 60-იანი წწ-იდან ილდეღიზიდები სელჩუკებს დაუკავშირდნენ და საქართვ. წინააღმდეგ გაილაშქრეს. 1163 მოკავშირეებმა დაამარცხეს ქართველები, მაგრამ 1165 საქართვ. ლაშქარმა გიორგი III-ის სარდლობით განჯა დაიკავა. ა-ის ზოგიერთი სამთავრო (განჯა, შირვანი) საქართვ. ცენტრალიზებულ სახელმწიფოს დაექვემდებარა.

XI—XIII სს-ში ძირითადად დამთავრდა აზერბ. ხალხის ჩამოყალიბების პროცესი. ა-ის ტერიტორიაზე თურქ. მოდგმის ტომების ფართო განსახლების გამო მოსახლეობაში სხვადასხვა ენების ადგილი თანდათან თურქული ჯგუფის ერთიანმა აზერბ. ენამ დაიკავა, თუმცა ლიტ-რასა და მეცნიერებაში კიდევ დიდხანს იყო გაბატონებული არაბ. და, განსაკუთრებით, სპარს. ენები.

XI—XII სს. ა-ის ფეოდ. კულტურამ განვითარების უმაღლეს წერტილს მიაღწია. გამოჩენილმა მეცნიერებმა მაქი იბნ აჰმადმა, ბაჰმანიარმა, პოეტმა-მოაზროვნეებმა ხათიბ თაბრიზიმ, ხაკანიმ, ნიზამი განჯევიმ, პოეტმა ქალმა მაჰსეთი განჯევიმ დიდი წვლილი შეიტანეს აზერბ. და მსოფლიო კულტურის საგანძურში. განვითარდა ეროვნ. არქიტექტურა. ხუროთმოძღვრული ძეგლებიდან აღსანიშნავია იუსუფ იბნ ქუსეირის და მომინე-ხათუნის მავზოლეუმები, ყიზ-ყალასი („ქალწულის კოშკი“) და სხვ.

XIII ს. 20—30-იან წწ-ში ა. მონღოლებმა დალაშქრეს. ქვეყანა *ჰულაგუიანების* სახელმწიფოს შემადგენლობაში შევიდა; მხოლოდ შირვანმა შეინარჩუნა ერთგვარი პოლიტ. დამოუკიდებლობა ჰულაგუიანების ვასალობის პირობით. მონღოლთა ბატონობამ გააპარტახა ქვეყანა: მოიშალა სამეურნეო ცხოვრება, დაქვეითდა მიწათმოქმედება; მოხდა მნიშვნელოვანი სოციალური ცვლილებებიც. ძველი მიწათმფლობელი არისტოკრ. ნაცვლად ქვეყნის უდიდეს ნაწილში გაბატონდა მონღოლთა სამხ. მომთაბარე წარჩინებულთა ფენა. მონღოლთა უღელი ა-მა მხოლოდ XIV ს. 70-იან წწ-ში მოიშორა. XIII—XIV სს-ში მოღვაწეობდნენ გამოჩენილი პოეტები ზულფუგარ შირვანი, იზედინ ჰასანოღლუ, მეცნიერები ნასირ ალ-დინ ტუსი, მაჰმუდ შაბუსთარი და სხვ.; ამ პერიოდს განეკუთვნება პირველი ლიტ. ნაწარმოებები აზერბ. ენაზე.

XIV ს. მიწურულს ქვეყანას *თემურლენგის* ურდოები შემოესივნენ. 1385 თემურლენგმა დალაშქრა ა., მაგრამ შუა

შექის ხანების სასახლე. ინტერიერი. ქ. ნუხა. XVIII ს. დამლევი.



აზიაში დაწყებული სახალხო აჯანყებების გამო იძულებული გახდა უკან გაბრუნებულიყო. 1386 ა-ში ოქროს ურდოს ლაშქარი შეიჭრა *თოხთამიშის* სარდლობით. მონღოლებმა აიღეს და დაარბიეს თავრიზი, ნახიჩევანი, მარაგა, მარანდი და სხვ. ქალაქები. 1387 თემურლენგმა ხელმეორედ გამოილაშქრა, დაარბია თავრიზი და ბევრი თავრიზელი ხელოსანი იძულებით სამარყანდში გადაასახლა. ნახიჩევანის მახლობლად თემურლენგის ლაშქარი ალინჯის ციხეს შემოეწყო. ალყას პერიოდული ხასიათი ჰქონდა და თითქმის 14 წელი (1387—1401) გრძელდებოდა. 1397 ალინჯის ციხის დამცველებმა შაქისა და საქართვ. რაზმების დახმარებით მტერი დაამარცხეს და აიძულეს დროებით მოეხსნა ალყა. ა-ის ოლქებიდან თემურლენგის ლაშქარს მხოლოდ შირვანი გადაურჩა. შირვანის მმართველმა *იბრაჰიმ I-მა* ტაქტიკური მოსაზრებით კავშირიც კი დაამყარა თემურლენგთან ჩრდ. კავკასიაში გამაგრებული თოხთამიშის წინააღმდეგ. XV ს. ა-ის ტერიტ. მტკვრის სამხრით *ყარა-ყოიუნლუს* („შავბატკნიანთა“) და *აყ-ყოიუნლუს* („თეთრბატკნიანთა“) სახელმწიფოების ფარგლებში მოექცა. მტკვრის ჩრდილოეთით ჯერ კიდევ XIV ს. მიწურულიდან დაწინაურდა შირვანის სახელმწიფო, რ-იც მეაბრეშუმეობის ცენტრი იყო და ფართო სავაჭრო ურთიერთობა ჰქონდა მეზობელ და შორეულ ქვეყნებთან. შირვანშაჰებმა XV ს. 60-იან წწ-იდან პოლიტ. და ეკონ. ურთიერთობა დაამყარეს რუსეთთან.



გობუსტანი, კლდის მხატვრობა.

XV ს. II ნახევარში დაწინაურდნენ ქ. არდებილის მფლობელი *სეფიანები*. სეფიანთა სახელმწიფოს დამაარსებელმა *ისმაილ I-მა* მალე თავრიზი აიღო და თავი შაჰად გამოაცხადა. სეფიანებმა აყყოიუნლუს სახელმწიფო გაანადგურეს. XVI ს. I ნახ-ში კი შირვანიც დაიმორჩილეს. XVI ს. შუახანებში თითქმის მთელი ა. სეფიანთა სახელმწიფოს შემადგენლობაში მოექცა. ქვეყნის გაერთიანებამ ხელი შეუწყო ეკონ. და კულტურის აღმავლობას. სახელმწიფოში ხელმძღვანელ როლს თავდაპირველად აზერბ. ფეოდ. თამაშობდნენ. 74 ამირადან 69 აზერბ. იყო. ამ დროისათვის თავიანთი ადრინდ. მნიშვნელობა დაკარგეს ბარდავმა, განჯამ და სხვ. ქალაქებმა, სამაგიეროდ გაიზარდა თავრიზის, ბაქოს, შემახას, არდებილის, ჯულფისა და სხვ. ქალაქების როლი. გაფართოვდა სავაჭრო ურთიერთობა რუსეთთან, ინგლისთან, საფრანგეთთან, იტალიასთან, ინდოეთთან, ირანთან, ოსმალეთთან და სხვ. ქვეყნებთან, მაგრამ ა-ის ეკონ. გამოცოცხლება დიდხანს არ გაგრძელებულა. მსოფლიო სავაჭრო გზების მიმართულებათა შეცვლამ, XVI ს. 70-იან წწ-იდან ირან-ოსმალეთის ომების განახლებამ და ფეოდ. აშლილობამ შეანელა ქვეყნის სოც.-ეკონ. განვითარების ტემპი. XVI ს-ში სეფიანთა სახელმწიფო მოიცვა ანტიფეოდ. აჯანყებებმა, რ-თაგან ყველაზე მნიშვნელოვანი თავრიზელ ხელოსანთა 1571—73 აჯანყება იყო. შაჰ *აბას I-ის* დროს სეფიანთა სახელმწიფომ ირანიზაციის თავისებური პროცესი გაიარა. დედაქალაქი ყაზვინიდან ისპაანში გადაიტანეს. მმართველობის აპარატი სპარს. ფეოდალთა ხელში გადავიდა. ჯარიდან განდევნეს აზერბ. სარდლები. ა. თანდათან ირანის განაპირა პროვინციად იქცა. ამიერიდან აზერბ. ხალხი იძულებული იყო ებრძოლა როგორც სოც., ისე ეროვნ. ჩაგვრის წინააღმდეგ. XVI ს. 70—80-იან წწ-ში ა-ის უმეტესი ნაწილი ოსმალეთმა დაიპყრო. ირან-ოსმალეთის 1590 ზავის თანახმად ა. (თალიშისა და არდებილის გარდა), ისევე როგორც სომხ. და საქართვ., ოსმალეთს დარჩა. აზერბ. ხალხი ხანგრძლივ განმათ. ბრძოლას ეწეოდა უცხოელი დამპყრობლებისა და ადგილ. ფეოდალების წინააღმდეგ. ამ ბრძოლაში სახელი გაითქვა სახალხო გმირმა *ქოროღლუმ*. 1639 ხელშეკრულებით ა. კვლავ ირანს დაუბრუნდა.

XVII — XVIII სს-ში განმტკიცდა ა-ის ეკონ. და პოლიტ. ურთიერთობა რუსეთთან. აღმ. ქვეყნებთან (ირანი, ინდოეთი და სხვ.) რუსეთის ვაჭრობისათვის ა-ს დიდი მნიშვნელობა ჰქონდა. ეკონ. და პოლიტ. ინტერესების გამო ხალხის ფართო მასებში თავი იჩინა რუსეთთან დაახლოების ტენდენციამ. რუსეთი ახლო აღმოსავლეთში თავისი გავლენის გაფართოებას ესწრაფოდა და ცდილობდა განემტკიცებინა ამიერკავკ. პოლიტ. ერთეულებთან ურთიერთობა.

ქართველებთან და სომხებთან ერთად აზერბაიჯანელებმა მხარი დაუჭირეს პეტრე I-ს ე. წ. *სპარსეთის ლაშქრობაში* (1722—23). 1723 რუსებმა ბაქოში დესანტი გადმოსხეს, ზღვისპირა ზოლი რეშთსა და ასტრაბადამდე რუსეთის მფლობელობაში გადავიდა. კავკასიაში რუსეთის გაძლიერებით შეშფოთებულმა ინგლისმა და საფრანგეთმა წააქეზეს ოსმალეთი ამიერკავკ. დაეკავებინა. 1723 ოსმალთა ჯარი საქართველოში შემოიჭრა. 1723—24 ამიერკავკ. დიდი ნაწილი ოსმალთა ხელთ იყო.

კონსტანტინოპოლის ხელშეკრულების (1724) თანახმად, ა. რუსეთისა და ოსმალეთის გავლენის სფეროებად გაიყო. ირანს დარჩა სამხრეთ ა-ის მცირე ნაწილი. 1735 ირანმა განდევნა ოსმალები აღმ. ამიერკავკასიიდან. რუსეთი მოერიდა ახალ ომს ირანსა და ოსმალეთთან და განჯის ხელშეკრულების (1735) თანახმად ირანის სასარგებლოდ დათმო ტერიტ. მონაპოვრები კასპიისპირეთში. ა-ს ნადირ-შაჰი დაეპატრონა.

XVIII ს. 30—40-იან წწ-ში გაძლიერდა აზერბ. ხალხის ბრძოლა ირან. დამპყრობთა წინააღმდეგ. XVIII ს. II ნახ-ში, ნადირ-შაჰის სიკვდილის შემდეგ, ა-ის ტერიტორიაზე ჩამოყალიბდა 15-მდე სახანო, მ. შ. ყველაზე ძლიერი იყო ყუბის, შაქისა და ყარაბაღის სახანოები. არსებობდა აგრეთვე მცირე სასულთნოები და სამელიქოები.

ა-ის საზოგადოებრიობის მოწინავე წრეები ცდილობდნენ ქვეყნის გაერთიანებას. ამ მხრივ განსაკუთრებით გამოიჩინა თავი ყუბის მფლობელმა *ფათალი-ხანმა*, მაგრამ ა-ის საშინაო და საგარეო ვითარება არ იძლეოდა ამ გეგმის განხორციელების შესაძლებლობას. ქვეყანაში გაბატონებული იყო მეურნ. ნატურალური ფორმა: შინამრეწვ. მჭიდროდ იყო დაკავშირებული მიწათმოქმედებასთან, ქალაქები უფრო სახანოების ადმ. პუნქტები იყო, ვიდრე სავაჭრო-სახელოსნო ცენტრები. მიწა ფორმალურად ხანს ეკუთვნოდა, ფაქტობრივად კი — ბეგებსა და აღალარებს როგორც პირობითი (თიული) ან მემკვიდრეობითი (მულქი) საკუთრება. ვარგისი მიწების ერთ ნაწილს ფლობდა რელიგ. დაწესებულებები (ვაკუფი). გლეხობის ძირითადი მასა — *რაიათები*, აგრეთვე *რანჯბარები* ექსპლუატაციის მძიმე უღელს ეწეოდნენ. ფეოდალთა ძალაუფლება ქალაქებზეც ვრცელდებოდა. ბევრი სავაჭრო და სახელოსნო მათ ეკუთვნოდათ. სხვადასხვა სახანოში სხვადასხვა ფულადი სისტემა მოქმედებდა, ყოველი სამფლობელოს საზღვარზე საბაჟო იყო გამართული; ეს აფერხებდა ქვეყანაში ვაჭრობის განვითარებას. დაქუცმაცებულ, ეკონომიკურად ჩამორჩენილ ქვეყანას მოსვენებას არ აძლევდა ოსმალთა და ირანელთა თავდასხმის გამუდმებული საშიშროება. ა-ის მმართველი წრეების ნაწილი ამ მდგომარეობიდან ხსნას რუსეთთან მტკიცე კავშირის შემწეობით ფიქრობდა. ამასთან დაკავშირებით ისინი გარკვეულ პოლიტ. კავშირს ამყარებდნენ ქართლ-კახეთის მეფე ერეკლე II-თან. რუსული ორიენტაციის მტკიცე მომხრე იყო ყარაბაღის სახანოს მთავარი ვეზირი, გამოჩენილი აზერბ. პოეტი მოლა ფანაჰ *ვაგიფი*; მას ცხოველი ურთიერთობა ჰქონდა მეფე ერეკლესა და ლევან ბატონიშვილთან.

ამიერკავკ. ხალხთა პრორუსული პოლიტიკით შეშფოთებული ირანისა და ოსმალეთის მმართველი წრეები შეეცადნენ საბოლოოდ დაემორჩილებინათ ამიერკავკ. ქვეყნები. XVIII ს. 80—90-იან წწ-ში ირანის შაჰმა *აღა მაჰმად-ხანმა* სამხრ. ა-ის სახანოები დაიპყრო. 1794 ირანის 8-ათასიანი ლაშქარი ყარაბაღში შეიჭრა. ყარაბაღისა და ქართლ-კახეთის გაერთიანებულმა ლაშქარმა ასგერანთან დაამარცხა და უკუაგდო მტერი. 1795 ირანის მრავალრიცხოვანი ლაშქარი აღა მაჰმად-ხანის სარდლობით კვლავ შეიჭრა ყარაბაღში და შუშას შემოეწყო, მაგრამ ქალაქი ვერ აიღო. ხელმოცარული აღა მაჰმად-ხანი აიყარა და ქართლ-კახეთის სამეფო დალაშქრა. 1795 მან თბილისი ააოხრა, უკან გაბრუნებულმა კი ა-ის სახანოები დაარბია.

**ა-ის რუსეთთან შეერთება. კაპიტალიზმის ჩასახვა და განვითარება (XIX ს.).** 1801 ქართლ-კახეთი რუსეთს შეუერთდა და ამიერკავკ. დანარჩენ პოლიტ. ერთეულებს რუსეთის იმპერიაში შესვლის ხელსაყრელი პირობები შეექმნა. 1803—05 ყარაბაღის, შაქისა და შირვანის სახანოები ნებაყოფლობით შეუერთდნენ რუსეთს. 1803 რუსეთის ჯარმა განჯის სახანო დაიმორჩილა. რუსეთ-ირანის 1804—13 ომის დროს რუსეთმა დაიკავა ყუბის, ბაქოს (1806) და თალიშის (1809) სახანოები. რუსეთსა და ირანს შორის დადებულმა *გულისტანის საზავო ხელშეკრულებამ* (1813) შექმნილი მდგომარეობა იურიდიულად გააფორმა. რუსეთ-ირანის 1826—28 ომის შედეგად რუსეთის მფლობელობაში გადავიდა ნახიჩევანის სახანო, ორდუბადის ოლქი და ა-ის სხვ. ტერიტორიები.

ამიერიდან აზერბ. ხალხის ბედი ორი გზით წარიმართა. სამხრ. ა. ირანს დარჩა და ეკონ. და კულტ. ჩამორჩენილობას თავი ვერ დააღწია. ჩრდ. ა-ის რუსეთთან შეერთებამ კი, მეფის მთავრობის კოლონ. პოლიტიკის მიუხედავად, დადებითი როლი შეასრულა, აამაღლა ქვეყნის სოც.-ეკონ. და კულტ. დონე, აღკვეთა შინაომები და სამხრეთის აგრესორ სახელმწიფოთა განუწყვეტელი თავდასხმები.

XIX ს. 30—50-იან წწ-ში მეფის მთავრობამ ა-ში პირველად სცადა ეკონ. და სოც. ინ-ტების გამოყენება კოლონ. ექსპლუატაციის მიზნით. ამ მხრივ განსაკუთრებით ხელსაყრელი პირობები შეიქმნა საგლეხო რეფორმების შემდგომ პერიოდში. ა-ში საგლეხო რეფორმა დაგვიანებით (1870) და მრავალი შეზღუდვით გატარდა. რუს. ცენტრ. გუბერნიებისაგან განსხვავებით, მეფის მთავრობა აზერბ. გლეხებს სესხს არ აძლევდა მიწის ნაკვეთების გამოსასყიდად. გლეხს მთელი თანხა ერთბაშად უნდა გადაეხადა, ამიტომ რეფორმის შემდგომ 25 წლის განმავლობაში არც ერთი შემთხვევა არ ყოფილა, მიწა ვისმე გამოესყიდოს (ფეოდ. ურთიერთობის გადმონაშთები ა-ში ოქტომბრის რევოლუციამდე შემორჩა). ძლიერი შეზღუდვის მიუხედავად, საგლეხო რეფორმამ მაინც შეუწყო ხელი კაპიტალიზმის განვითარებას. 60-იან წწ. ა-ში გაჩნდა საფაბრიკო მრეწვ. პირველი კერები. სოც.-ეკონ. ჩამორჩენილ ა-ში მკვეთრად გამოირჩეოდა ქ. ბაქო. 70-იანი წწ. დასაწყისიდან ბაქოს ნავთობის მრეწვ. სწრაფად განვითარდა; ნავთობის მოპოვება 26 ათ. ტ-იდან (1872) 11 მლნ. ტ-მდე (1901) გაიზარდა და მსოფლიო ნავთობის მოპოვების 50% შეადგინა. განსაკუთრებული მნიშვნელობა ჰქონდა ბაქო — თბილისის რკინიგზისა (1883) და ბაქო — ბათუმის ნავთობსადენის გაყვა-

ნას (1907). საგრძნობლად გაიზარდა ბაქოს მოსახლ. (15 ათ.—1864 წ., 112 ათ.—1879').

ნელი ტემპით ვითარდებოდა სპილენძსადნობი და აბრეშუმსახვევი მრეწვ., თევზის რეწვა და სხვ.; რაც შეეხება სოფ. მეურნეობას, კაპიტ. ურთიერთობებმა აქ საკმაოდ ვერ მოიკიდა ფეხი. მეურნ. ამ დარგში ძირითადად ისევ ფეოდ. წარმოების წესი იყო გაბატონებული.

ა-ში კაპიტ. განვითარების პროცესმა მნიშვნელოვნად შეცვალა მოსახლ. სოც. სტრუქტურა. წარმოიშვა ახალი კლასები—ბურჟუაზია და პროლეტარიატი. ა-ის ბურჟ. მთავარი ბირთვი იყო ეკონომიკურად ძლიერი სავაჭრო-სამრეწველო ბურჟუაზია, რ-ის წარმომადგენლები იყვნენ ა. მანთაშევი, ს. ლიანოზოვი, ჰ. თაღიევი, პ. ღუკასოვი, როტშილდები, ნობელები და სხვ.; სწრაფად იზრდებოდა მუშათა რაოდენობა. პროლეტარიატის უმრავლესობას აზერბაიჯანელები შეადგენდნენ. ბევრი იყო აგრეთვე რუსი, დაღესტნელი, სომეხი, ქართველი, თათარი და სხვ. ეროვნების მუშა. აზერბ. მუშათა კლასის ძირითადი ბირთვი იყო რუსეთის მუშათა კლასის ერთ-ერთი მოწინავე და ძლიერი რაზმი — ბაქოს პროლეტარიატი (60 ათ-ზე მეტი XX ს. დასაწყისში). XIX ს. ბოლოს ბაქოს მრავალეროვანი პროლეტარიატი რუსეთის რევ.-განმათავისუფლებელ მოძრაობაში ჩაება. 80—90-იან წწ-ში ეწყობოდა ბაქოს მუშების რევ. გამოსვლები. ამავე პერიოდში გაჩნდა პირველი ს.-დ. წრეები. 1901 ჩამოყალიბდა ლენინური „ისკრის" ჯგუფი და შეიქმნა ბაქოს ს.-დ. კომიტეტი (იხ. თავი — აზერბაიჯანის კომუნისტური პარტია).

XIX ს. და XX ს. დამდეგს ა-ში (უმთავრესად ბაქოში) წარმოიშვა ეროვნ., დემოკრ. ინტელიგენცია, რ-მაც შეისისხლხორცა ა-ის კულტურის ტრადიციები, რუს. საზ. აზრისა და მთელი მსოფლიოს კულტურის მოწინავე იდეები (ა. *ბაქიხანოვი,* მ. ფ. *ახუნდოვი,* ჰ. ზარდაბი, ა. *საბირი,* ნ. *ნარიმანოვი,* ჯ. *მამედყულიზადე* და სხვ.). ზოგიერთი მათგანი (ბაქიხანოვი, ახუნდოვი, ზარდაბი) წლების მანძილზე თბილისში მოღვაწეობდა და დაკავშირებული იყო მოწინავე ქართვ. ინტელიგენციასთან. XIX ს-ში შეიქმნა აზერბ. ერის ჩამოყალიბების ისტ. წინაპირობები.

**ა. იმპერიალიზმისა და რუსეთის ბურჟუაზიულ-დემოკრატიული რევოლუციების პერიოდში (1900—17).** რუსეთის 1900—03 ღრმა ეკონ. კრიზისმა ბაქოს ნავთობის წარმოებაც მოიცვა. სამუშაოდან დაითხოვეს მრავალი მუშა, საგრძნობლად შემცირდა ხელფასი, გამწვავდა კლასობრივი ბრძოლა. 1901—03 ბაქოსა და ა-ის მაზრების ბევრ საწარმოში მასობრივი გაფიცვები მოეწყო. განსაკუთრებით აღსანიშნავია ბაქოს პროლეტარიატის გაფიცვა 1904 დეკემბერში, რ-იც მუშების გამარჯვებით დამთავრდა. რუსეთის მუშათა მოძრაობის ისტორიაში მეწარმეები პირველად გახდნენ იძულებული კოლექტ. ხელშეკრულება დაედოთ მუშებთან (იხ. *ბაქოს გაფიცვები*). მუშათა მოძრაობამ ბიძგი მისცა გლეხობის რევ. გამოსვლებს. ა-ში რევ. მოძრაობას ხელმძღვანელობდა რსდმპ ბაქოს კომიტეტი, რსდმპ კავკასიის კავშირის კომიტეტი (შეიქმნა 1903), კავკასიის ბიურო, შემდგომში კი რსდმპ(ბ) კავკასიის სამხარეო კომიტეტი. სხვადასხვა ეროვნების მშრომელებს შორის რევ. მუშაობას ეწეოდნენ ს.-დ. ჯგუფები „ჰუმეთი" („ენერგია"), „ფარუგი" („სამართლიანობის დამცველი"), „ბირლიქი" („ერთობა") და სხვ.; ბაქოს პარტ. ორგანიზაციას უშუალოდ ვ. ი. ლენინთან ჰქონდა დამყარებული მჭიდრო ურთიერთობა.

1905—07 რევ. დროს ა-ის მუშები და გლეხები ბოლშევიკების ხელმძღვანელობით აქტიურად იბრძოდნენ ეროვნ. და სოც. ჩაგვრის წინააღმდეგ. 1905 ოქტომბერში ა-ში შეიქმნა პროფკავშირები, ამავე წლის ნოემბერში კი — ბაქოს მუშათა დეპუტატების საბჭო. ვ. ი. ლენინი წერდა, რომ 1905 ოფიციალური სტატისტიკის მონაცემებითაც კი ბაქოს გუბერნიის თითოეული მუშა გაფიცული იყო 4,56-ჯერ (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 16, გვ. 325). განსაკუთრებული მნიშვნელობა ჰქონდა ბაქოს პროლეტარიატის საყოველთაო გაფიცვას 1905 აგვისტოში. მთავრობა იძულებული გახდა ქალაქში საალყო წესები შემოეღო. 1905 გაზაფხულსა და ზაფხულში გლეხთა მღელვარება ელიზავეტპოლის, ლენქორანის, შუშის, ყარაბაღისა და სხვ. მაზრებს მოედო. ბაქოს პროლეტარიატი ბრძოლას განაგრძობდა რევ. მოძრაობის უკან დახევის პერიოდშიც. „1908 წელს იმ გუბერნიების სათავეში, სადაც გაფიცულთა მნიშვნელოვანი რიცხვი იყო, დგას ბაქოს გუბერნია 47 ათასი გაფიცულით. მასობრივი პოლიტიკური გაფიცვის უკანასკნელი მოჰიკანები!", — წერდა ვ. ი. ლენინი (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 16, გვ. 502, შენიშვნა). მომდევნო წლებშიც ბაქო რუსეთის მუშათა მოძრაობის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი ცენტრი იყო, 1913—14 აქ მოეწყო საყოველთაო გაფიცვები, რ-ებიც საბარიკადო ბრძოლებში გადაიზარდა. ბევრ მაზრაში (ყუბის, შემახის, ყაზახის, ლენქორანის და სხვ.) მოეწყო გლეხთა აქტიური გამოსვლები. სხვადასხვა დროს ბაქოს პროლეტარიატს სათავეში ედგნენ მ. აზიზბეკოვი, ს. ეფენდიევი, ვ. (ლადო) კეცხოველი, ლ. კრასინი, ნ. ნარიმანოვი, გ. (სერგო) ორჯონიკიძე, ს. სპანდარიანი, ი. სტალინი, ი. ფიოლეტოვი, ს. შაუმიანი, პ. (ალიოშა) ჯაფარიძე და ბოლშევიკური პარტიის სხვა გამოჩენილი მოღვაწენი.

I მსოფლიო ომის წლებში მკვეთრად შემცირდა სამრეწვ. და სას.-სამ. პროდუქციის გამოშვება; მუშათა და გლეხთა მნიშვნელოვანი ნაწილი არმიაში გაიწვიეს. ა-ის ბოლშევიკური ორგანიზაცია მშრომელთა მასებში ატარებდა ომის საწინააღმდეგო აგიტაციას, პროპაგანდას უწევდა პროლეტ. ინტერნაციონალიზმსა და ხალხთა შორის მეგობრობის იდეას, ამხელდა პანისლამისტების, პანთურქისტების, მუსავატელების, დაშნაკების, მენშევიკებისა და ესერების კონტრრევ. საქმიანობას, აწყობდა ომის საწინააღმდეგო მიტინგებსა და დემონსტრაციებს.

1917 თებ. რევ. გამარჯვების შემდეგ ა-ში შეიქმნა ორხელისუფლებიანობა: ერთი მხრით, ე. წ. საზ. ორგანიზაციათა ალმასრ. კომიტეტი — ნავთობის მრეწველთა, მემამულეთა და დროებითი მთავრობის ადგილ. ორგანო, მეორე მხრით— ბაქოს მუშათა დეპუტატების საბჭო (შეიქმნა 1917 წ. 6 მარტს, თავ-რე ს. შაუმიანი), რ-იც 20 მარტს გაერთიანდა ოფიცერთა და ჯარისკაცთა დეპუტატების საბჭოსთან. 1917 გაზაფხულსა და ზაფხულში საბჭოები წარმოიქმნა აგრეთვე ელიზავეტპოლში, შემახაში, ნუხაში, ლენქორანში, ნახიჩევანსა და შუშაში.

**ა. დიდი ოქტომბრის სოციალისტური რევოლუციის, სამხედრო ინტერვენციისა და სამოქალაქო ომის პერიოდში (1917—20).** ოქტომბრის რევ. გამარჯვებამ მძლავრი ბიძგი მისცა ა-ში სოციალ. რევ. განვითარებას. პროლეტარული ბაქო გახდა ა-სა და ამიერკავკასიაში სოციალ. რევ. გამარჯვებისათვის ბრძოლის ძირითადი ცენტრი. 1917 წ. 27 ოქტ. (9 ნოემბ.) ბაქოს მუშათა დეპუტატების საბჭოს გაფართოებულ სხდომაზე, რ-საც 400-ზე მეტი კაცი ესწრებოდა, ბოლშევიკებმა მოითხოვეს მთელი ხელისუფლების საბჭოებისათვის გადაცემა, მაგრამ წვრილბურჟ. და ბურჟ.-ნაციონალისტური პარტიების დეპუტატებმა უარყვეს ეს მოთხოვნა. რსდმპ(ბ) ბაქოს კომიტეტმა მუშათა კლასს მოუწოდა ხელში აეღო ძალაუფლება. 1917 წ. 31 ოქტ. (13 ნოემბ.) ბაქოს მუშათა დეპუტატების საბჭომ მუშებისა და რევოლუციურად განწყობილ ჯარისკაცთა ზეგავლენით ბაქოში საბჭ. ხელისუფლება გამოაცხადა. კონტრრევ. შემოტევებისაგან თავდასაცავად ბოლშევიკებმა შექმნეს რევ. შეიარაღებული ძალები. 1918 გაზაფხულზე საბჭ. ხელისუფლებამ ა-ის მთელ რიგ მაზრებში გაიმარჯვა. საბჭ. ხელისუფლების წინააღმდეგ საბრძოლველად გაერთიანდა თეთრგვარდიული და ადგილ. ნაციონალისტური კონტრრევოლუცია. 1918 მარტში მუსავატელებმა ანტისაბჭ. აჯანყება მოაწყვეს. 30 მარტს— 1 აპრილს ბაქოში მიმდინარეობდა გააფთრებული ბრძოლები, რ-შიც ორივე მხრიდან 20 ათ-მდე კაცი მონაწილეობდა. აჯანყება ჩაახშვეს.

1918 წ. 25 აპრ. შეიქმნა ბაქოს სახალხო კომისართა საბჭო ს. შაუმიანის თავმჯდომარეობით (იხ. *ბაქოს კომუნა 1918*). ბაქოს სახკომსაბჭომ სოციალ. ხასიათის მრავალი ღონისძიება განახორციელა — გამოსცა ნავთობის მრეწვ., კასპიის სავაჭრო ფლოტის, ბანკების ნაციონალიზაციის, მემამულეთა მიწების კონფისკაციისა და მშრომელი გლეხობისათვის მათი გადაცემის დეკრეტები. საწარმოებსა და დაწესებულებებში შემოიღო 8-საათიანი სამუშაო დღე და სხვ.; ბაქოს სახკომსაბჭომ არსებითი დახმარება გაუწია საბჭ. რუსეთს. მარტო 1918 ოთხი თვის განმავლობაში ბაქოს პროლეტარიატმა საბჭ. რუსეთს მიაწოდა 1,3 მლნ. *ტ* ნავთობი და ნავთობპროდუქტები.

1918 ზაფხულში ვითარება გამწვავდა. ოსმ. ჯარი ა-ში შეიჭრა და ბაქოს შეუტია. საბჭ. რუსეთი ყოველმხრივ ეხმარებოდა ბაქოს პროლეტარიატს. საბჭ. მთავრობამ გერმანიას მოსთხოვა შეესრულებინა ბრესტის ზავის პირობები და დაუყოვნებლივ შეეჩერებინა მისი მოკავშირე ოსმ. ჯარების შეტევა ბაქოზე. რევ. შეიარაღებული ძალები გმირულად ებრძოდნენ მტრის ჭარბ ძალებს ბაქოს მისადგომებთან. მაგრამ, ერთი მხრით, ინგლ. და გერმ.-ოსმ. იმპერიალისტთა შემოტევისა და, მეორე მხრით, მუსავატელების, მენშევიკების, დაშნაკებისა და ესერების გამცემლობის შედეგად 1918 წ. 31 ივლ. ბაქოში საბჭოთა ხელისუფლება დროებით დაეცა. ეს ფაქტი მრავალმა საგარეო და შინაგანმა ფაქტორმა განაპირობა, მაგრამ გადამწყვეტი როლი ითამაშა ოსმ.-გერმ. და ინგლ. ჯარების შემოტევამ, რ-საც შიგნით კონტრრევ. ელემენტები უჭერდნენ მხარს. უარყოფითად იმოქმედა აგრეთვე ბაქოს პროლეტარიატსა და მშრომელ გლეხობას შორის მტკიცე კავშირის უქონლობამ. ბაქოს პროლეტარიატმა ვერ შეძლო ა-ის გლეხობის გამოსვლების ხელმძღვანელობა. პრაქტიკულად არ განხორციელებულა დეკრეტი მიწის კონფისკაციისა და გლეხობისათვის მისი გადაცემის შესახებ. არანაკლები მნიშვნელობა ჰქონდა ეროვნ. საკითხსაც. ბოლშევიკებმა ვერ შეძლეს მუსავატელების მიერ წამოყენებული ეროვნ.-ტერიტ. ავტონომიის კონტრრევ. ლოზუნგისათვის დაეპირისპირებინათ საბჭ. ავტონომიის ლოზუნგი. საბჭ. ხელისუფლების განმტკიცება ბაქოში და მისი გამარჯვება მთელ ა-ში შეიძლებოდა მხოლოდ ერთიანი ბრძოლით სოც. და ეროვნ. განთავისუფლებისათვის. მაგრამ 1917—18 ეს არ გაკეთდა, რამაც უარყოფითად იმოქმედა ა-ში საბჭ. ხელისუფლების ბედზე. მიუხედავად ცალკეული შეცდომებისა, საბჭ. ხელისუფლების არსებობას ა-ში დიდი ისტ. მნიშვნელობა ჰქონდა. ბაქოს პროლეტარიატმა პირველმა აღმართა სოციალ. რევ. დროშა ა-სა და მთელ ამიერკავკასიაში. 1918 წ. 1 აგვ. ბაქოში დამყარდა ე. წ. „ცენტროკასპიის დიქტატურა". 4 აგვ. ქალაქი თურქებისაგან დაცვის საბაბით ინგლ. ჯარებმა


შირვანშაჰების სასახლის მეჩეთის მინარეთი. ფრაგმენტი 1441. ბაქო.

დაიკავეს. ინტერვენტებმა ესერებისა და მენშევიკების დახმარებით დააპატიმრეს ბაქოს კომუნის ხელმძღვ. მოღვაწეები [ს. შაუმიანი, მ. აზიზბეკოვი, პ. (ალიოშა) ჯაფარიძე, ი. ფიოლეტოვი, ი. ზევინი და სხვ.]. 14 სექტ. თურქების შემოტევის გამო ინგლისელებმა ბაქო დატოვეს. 20 სექტ. *ბაქოს კომისრები* კრასნოვოდსკის მახლობლად მუხანათურად დახვრიტეს.

15 სექტ. ბაქო თურქების ხელში გადავიდა. ხელისუფლებას სათავეში ფორმალურად მუსავატელები ჩაუდგნენ. I მსოფლიო ომში დამარცხების შემდეგ *მუდროსის დაზავების* (1918) თანახმად ოსმალეთი იძულებული გახდა ქალაქი დაეტოვებინა. 17 ნოემბერს ბაქოში კვლავ ინგლ. ჯარები შევიდნენ. ინტერვენტებმა და კონტრრევ. მუსავატურმა მთავრობამ სასტიკი ტერორის რეჟიმი დაამყარეს. ა-ში ბოლშევიკები კვლავ არალეგალურად განაგრძობდნენ ბრძოლას. 1918 წ. 15 დეკ. წარმოიშვა ახალი მუდმივმოქმედი პროლეტ. ორგანო — ბაქოს მუშათა კონფერენცია, რ-საც ბოლშევიკები ხელმძღვანელობდნენ. ს. კიროვმა მას „მუშათა პარლამენტი“ უწოდა. 1919 მარტიდან რკპ (ბ) კავკ. კომიტეტის ბაქოს ბიუროს სათავეში ჩაუდგა ა. მიქოიანი. მაისში ბაქოში არალეგალურად ჩავიდა ს. ორჯონიკიძე. დაიწყო ბრძოლა მშრომელი მასების რევ. დარაზმვისათვის.

მუსავატური რეჟიმი ღრმა პოლიტ. და ეკონ. კრიზისს განიცდიდა, მოშლილი იყო მრეწვ. და სოფ. მეურნ.; მასობრივი უმუშევრობა, უმიწობა, ადმ.-პოლიციური აპარატის თვითნებობა მასებს რევ. ბრძოლისაკენ უბიძგებდა. ა-ში განმათ. მოძრაობისათვის დიდი მნიშვნელობა ჰქონდა აღმოსავლეთის მუსლიმან-კომუნისტთა სრულიად რუსეთის II ყრილობის (მოსკოვი, 1919 წ. 22 ნოემბ. — 3 დეკ.) გადაწყვეტილებებს. 1918 ბოლოს, 1919 მაისსა და აგვისტოში მოეწყო ბაქოს პროლეტარიატის პოლიტ. გაფიცვები და დემონსტრაციები. სოფლად გახშირდა გლეხთა შეიარაღებული გამოსვლები. 1919 გაზაფხულზე ლენქორანსა და მუღანში მცირე ხნით გაიმარჯვა საბჭ. ხელისუფლებამ. 1919 დამლევისათვის ბოლშევიკებმა შეძლეს კავშირი დაემყარებინათ პროლეტარიატსა და მშრომელ გლეხობას შორის.

ა-ისა და ამიერკავკ. მშრომელთა ბრძოლის გაძლიერებამ, ინგლ. საოკუპაციო ჯარის ნაწილების საბრძოლო სულისკვეთების დაქვეითებამ, წითელი არმიის მიერ კოლჩაკის, დენიკინისა და იუდენიჩის თეთრგვარდიული არმიების განადგურებამ ინგლისელები აიძულა 1919 შემოდგომაზე ჯარები გაეყვანათ ა-იდან.

1920 თებ. ბაქოში არალეგალურად შედგა ა-ის კომუნისტური ორგანიზაციების I ყრილობა, რ-მაც მიიღო გადაწყვეტილება ა-ის კომპარტიის (ბოლშევიკების) შექმნისა და შეიარაღებული აჯანყების მომზადების შესახებ. 1920 წ. 26 აპრ. შეიქმნა ა-ის დროებითი რევ. კომიტეტი, რ-ის თავმჯდომარე იყო ნ. ნარიმანოვი. 28 აპრ. ღამით დაიწყო ბაქოს პროლეტარიატის აჯანყება, რ-მაც დაამხო მუსავატური ბურჟ.-მემამულური ხელისუფლება. ძალაუფლება ა-ის რევკომის ხელში გადავიდა. 28 აპრ. რევკომმა ჩამოაყალიბა სახალხო კომისართა საბჭო ნ. ნარიმანოვის თავმჯდომარეობით. ა-ის რევკომის თხოვნით საბჭ. რუსეთის მთავრობამ აჯანყებულთა დასახმარებლად მე-11 წითელი არმია მიავლინა. მეწინავე ნაწილებთან ერთად ბაქოში ჩავიდნენ ს. ორჯონიკიძე და ს. კიროვი. ბაქოს ნავსადგურში შემოვიდა ვოლგა-კასპიის ფლოტილიის სამხ. გემები, რ-ებმაც 1920 წ. 18 მაისს ნავსადგურ ენზელიში (ირანი) გაანადგურა თეთრგვარდიელთა უკანასკნელი სამხ. ბაზა კასპიის ზღვაზე.

ა. სუვერენული სოციალ. სახელმწიფო გახდა. 1920 წ. 30 სექტ. აზერბ. სსრ და რსფსრ შორის დაიდო ხელშეკრულება სამხ. და საფინანსო-ეკონ. კავშირის შესახებ.

**ა. სოციალისტური მშენებლობის პერიოდში (1920—1940).** საბჭ. ხელისუფლების აღდგენისა და ა-ის სსრ შექმნის შემდეგ რესპუბლიკაში მოხდა მემამულეთა, საეკლესიო, სამონასტრო და სხვ. მიწების (1300 ათ. *დეს*-ზე მეტი) კონფისკაცია, საბადოების, ტყის, ნავთობისა და თევზის მრეწვ., ბანკების, ტრანსპორტისა და ა. შ. ნაციონალიზაცია. დამკვიდრდა სოციალ. წარმოებითი ურთიერთობანი, რამაც რესპ. ეკონ. და კულტ. განვითარების განუსაზღვრელი შესაძლებლობანი შექმნა. ცარიზმმა, მუსავატელებმა და ინტერვენტებმა ა-ს მძიმე მემკვიდრეობა დაუტოვეს: კატასტროფულ მდგომარეობაში იყო სახ. მეურნ., კერძოდ, ნავთობის წარმოება (1920 მოიპოვეს 2,9 მლნ. *ტ* ნავთობი; 1913 წ.—7,7 მლნ. *ტ*). კომპარტიის ხელმძღვანელობით, რუსი ხალხისა და სხვ. მოძმე ხალხების დახმარებით ა-ის მშრომელებმა დაიწყეს სახ. მეურნ. აღდგენა და სოციალიზმის მშენებლობა.

1921 წ. 19 მაისს ა-ის საბჭოების I ყრილობამ მიიღო აზერბ. სსრ პირველი კონსტიტუცია. 1922 წ. 12 მარტს ა., საქართვ. და სომხ. გაერთიანდნენ ამიერკავკ. საბჭ. სოციალ. რესპუბლიკების ფედერაციულ კავშირში, 1922 წ. 13 დეკ. კი — *ამიერკავკასიის საბჭოთა ფედერაციულ სოციალისტურ რესპუბლიკაში* (ასფსრ), რ-იც 1922 წ. 30 დეკ. სსრ კავშირის შემადგენლობაში შევიდა. ა-ის შემადგენლობაში აო-ად გამოიყო მთიანი ყარაბაღი (1923) და ასსრ-ად — ნახიჩევანი (1924).

სახ. მეურნ. აღდგენისა და სოციალ. ინდუსტრიალიზაციის წლებში მრეწვ. და კაპიტალდაბანდებათა ზრდის ტემპები რესპუბლიკაში უფრო მაღალი იყო, ვიდრე საერთო-საკავშირო მასშტაბით. განსაკუთრებული ყურადღება ექცეოდა ნავთობის მრეწველობას (იგი ერთ-ერთი პირველი დარგი იყო, სადაც დაიწყო ტექ. რეკონსტრუქცია), მწყობრში ჩადგა ახალი მდიდარი საბადოები, დაიწყო ნავთობის მრეწვ. ელექტრიფიკაცია და მექანიზაცია. 1931 მარტში ბაქოს მენავთობეებმა შეასრულეს I ხუთწლედის გეგმა (2,5 წელიწადში). ამ დროს ა. სსრ კავშირში მოპოვებული ნავთობის 60%-ს იძლეოდა. პირველ ხუთწლედებში ა-ში განვითარდა მრეწვ. ახალი დარგები, შეიქმნა მძლავრი სოციალ. ინდუსტრია, ახალ ტექ. ბაზაზე აშენდა მანქანათმშ., ნავთობგადასამუშ. და ქიმ. ქ-ნები ბაქოში, აიგო აგრეთვე მსხვილი საწარმოები განჯაში (1935-იდან კიროვაბადი), ხაჩმაზში, ნუხაში და სხვ.; 1938 ახლად შექმნილი და რეკონსტრუირებული საწარმოები რესპ. მთელი სამრეწვ. პროდუქციის 96%-ს იძლეოდნენ. 1940 ნავთობის მოპოვებამ სამჯერ გადააჭარბა 1913 დონეს, ხოლო მთელი სამრეწვ. პროდუქციის გამოშვება 6-ჯერ გაიზარდა. უკვე I ხუთწლედში მოისპო უმუშევრობა, მკვეთრად ამაღლდა მშრომელთა მატერ. კეთილდღეობის დონე.

სოფლად გაიმარჯვა საკოლმ. წყობილებამ. 1933 კოლ-ბებში გლეხობის 52% იყო გაერთიანებული, 1937 წ. — 84,5%, 1940 წ. — 99%. საგრძნობლად განმტკიცდა სოფ. მეურნ. ტექ. ბაზა. 1940 ა-ის სოფ. მეურნ. ემსახურებოდა 6,5 ათ. ტრაქტორი, 700-მდე კომბაინი და 2,4 ათ-ზე მეტი სატვირთო ავტომანქანა. ფართო მასშტაბით გაიშალა საირიგაციო მშენებლობა მუღანის, მილისა და შირვანის ველებზე. გაიზარდა სათესი ფართობები, ბამბის, მარცვლეულისა და ჩაის მოსავალი.

საბჭ. ხელისუფლების ერთ-ერთი უმთავრესი მონაპოვარი ა-ში იყო კულტ. რევ. განხორციელება. რესპუბლიკაში აღმოიფხვრა წერა-კითხვის უცოდინრობა (რევოლუციამდე მოსახლ. 90% უწიგნური იყო), გაიზარდა ეროვნ. კადრები, შეიქმნა უმაღლესი სასწავლებლები, სამეცნ. და კულტ.-საგანმან. დაწესებულებები. განვითარდა აზერბ. საბჭ. ლიტ-რა და ხელოვნება. კულტ. რევ. დიდ მიღწევად უნდა ჩაითვალოს აგრეთვე სოციალ. მშენებლობაში ქალების ჩაბმა. 1940—41 სასწ. წ. უმაღლესი და საშ. სპეც სასწავლებლების მოსწავლეთა 41%-ს ქალები შეადგენდნენ.

სოციალ. ინდუსტრიალიზაციის, სოფ. მეურნ. კოლექტივიზაციისა და კულტ. რევ. შედეგად ა. ჩამორჩენილი ქვეყნიდან იქცა მოწინავე, მაღალგანვითარებულ ინდუსტრ.-საკოლმ. რესპუბლიკად, სადაც ძირითადად დამთავრდა სოციალიზმის მშენებლობა. 1935 წ. 15 მარტს სოციალ. მშენებლობაში თვალსაჩინო მიღწევებისათვის ა-ის რესპ. ლენინის ორდენით დაჯილდოვდა. 1936 ასფსრ გაუქმდა და აზერბ. სსრ უშუალოდ შევიდა სსრ კავშირის შემადგენლობაში.

**ა. დიდი სამამულო ომისა და ომის შემდგომ პერიოდში.** 1941—45 სამამულო ომში

ი. ი. ბროდსკი. ბაქოს 26 კომისრის დახვრეტა. 1925. ვ. ი. ლენინის ცენტრალური მუზეუმის ფილიალი. ბაქო.



აზერბ. ხალხი საბჭ. კავშირის სხვა ხალხებთან ერთად აქტიურად მონაწილეობდა ფაშისტ დამპყრობთა წინააღმდეგ ბრძოლაში. ა-იდან წარგზავნილი 175 ათ. მებრძოლი დაჯილდოებულია საბრძოლო ორდენებითა და მედლებით; 100-ზე მეტს მიენიჭა საბჭ. კავშირის გმირის წოდება (აქედან 40-ზე მეტი აზერბ. იყო). უკვდავი დიდებით შეიმოსნენ 416-ე, 223-ე, 77-ე წითელდროშოვანი ეროვნ. დივიზიები. ომის წლებში ბაქოს რ-ნი საბჭ. კავშირში მოპოვებული ნავთობის 70%-ს იძლეოდა. რესპუბლიკაში მზადდებოდა სხვადასხვა სახის საბრძოლო იარაღი და სამხ. საჭურველი. ა-ის მშრომელთა სახსრებით იქმნებოდა ტანკების კოლონები და თვითმფრინავთა ესკადრილიები.

ომის შემდგომ წლებში ა-ის მშრომელებმა სწრაფად გადაიყვანეს სახალხო მეურნ. მშვიდობიანი შრომის რელსებზე. სოციალიზმის მშენებლობის პროცესში მათ ჩვენი ქვეყნის სხვა ხალხებთან ერთად დიდ წარმატებებს მიაღწიეს ეკონ. და კულტ. განვითარებაში. რესპუბლიკაში მწყობრში ჩადგა 100-ზე მეტი მსხვილი სამრეწვ. საწარმო, გაჩნდა მრეწვ. ახალი დარგები, აშენდა ახალი სოციალ. ქალაქები: სუმგაითი, ალი-ბაირამლი, მინგეჩაური, დაშქესანი; გაყვანილია აირსადენი ბაქო—თბილისი—ერევანი („მეგობრობის ტრასა") და სხვ.; 1970 მრეწვ. საერთო პროდ. მოცულობა 1913-თან შედარებით 33-ჯერ, ხოლო ომის წინა პერიოდთან შედარებით 5,5-ჯერ გაიზარდა. სახ. მეურნ. და კულტ. ყველა დარგში შრომობდა 274 ათ. მეტი უმაღლესი და საშ. სპეც. განათლების მქონე კაცი.

ამ წარმატებებს აზერბ. ხალხმა ჩვენი ქვეყნის სხვა ხალხების ძმური დახმარებითა და მხარდაჭერით მიაღწია. ა-ს განსაკუთრებით ახლო კულტ.-ეკონ. ურთიერთობანი აკავშირებს ამიერკავკ. რესპუბლიკებთან, კერძოდ, საქართველოსთან. ეს ურთიერთობანი, რ-ებიც ადრე ხშირად შემთხვევით ხასიათს ატარებდა, სოციალიზმის ეპოქაში განსაკუთრებით მჭიდრო და ყოვლისმომცველი გახდა. ტრადიციად იქცა სოციალ. შეჯიბრება აზერბ. და საქართვ. ქალაქებსა და რ-ნებს შორის. ამ შეჯიბრებაში ახალ სიმაღლეებს იპყრობენ სუმგაითელი და რუსთაველი მეტალურგები, აჭარელი და ლენქორანელი მეჩაიეები, კიროვაბადელი და ქუთაისელი ფეიქრები. „მეგობრობის ტრასით" საქართველოში მოდის აზერბ. აირი, დაშქესანის მადანზე მუშაობს რუსთავის მეტალ. ქ-ნა. ამიერკავკ. რესპუბლიკების საერთო ენერგოსისტემა საშუალებას აძლევს საქართვ. წყლის ნაკლებობის პერიოდში აზერბაიჯანიდან მიიღოს ელექტროენერგია, ხოლო წყალუხვობისას, პირიქით, მიაწოდოს ენერგია და ამით საშუალება მისცეს აზერბ. ენერგეტიკოსებს დაზოგონ სათბობი. მჭიდრო მეგობრობა აკავშირებს ბაქოსა და თბილისის მეტრომშენებლებს. ქართვ. სპეციალისტების პროექტით აშენდა ელექტრიფიცირებული რკინიგზა უჯარ — ბაქო, მათივე პროექტით უნდა მოხდეს ბაქოს რკინიგზის რკალისა და ალიათ—ილიჩის რკინიგზის რეკონსტრ. და ელექტრიფიკაცია. ნაყოფიერი შემოქმედებითი ურთიერთობაა დამყარებული აზერბ. და ქართვ. მეცნიერებს შორის: შექმნილია ამიერკავკ. რესპუბლიკების მეცნიერებათა აკადემიების სამეცნ. საქმიანობის კოორდინაციის საბჭო. ასეთივე ურთიერთობა აკავშირებს ამ ორი რესპუბლიკის ლიტ-რისა და ხელოვნების მუშაკებს და სხვ.

ეკონ. და კულტურის დარგში დიდი მიღწევებისათვის 1964 წ. 29 მაისს აზერბ. სსრ დაჯილდოვდა მეორე ლენინის ორდენით, ხოლო ა-ში საბჭ. ხელისუფლების დამყარების 50 წლისთავთან დაკავშირებით 1970 წ. 2 ოქტ. — ოქტომბრის რევოლუციის ორდენით. 1972 წ. 29 დეკ., სსრკ შექმნის 50 წლისთავთან დაკავშირებით, ა. დაჯილდოვდა „ხალხთა მეგობრობის" ორდენით.

*ლიტ.*: Ленин В. И., Об Азербайджане. Сб., Баку, 1959; გუგუშვილი პ., საქართველოსა და ამიერკავკასიის ეკონომიკური განვითარება XIX—XX საუკუნეებში, ტ. 1—5, თბ., 1949—65; Азербайджан в годы первой русской революции, Баку, 1965; Гулиев А. Н., Стригунов И. В., Дорогой свободы и счастья, Баку, 1968; Ибрагимов З. И., Борьба трудящихся Азербайджана за победу социалистической революции (1917—1918), Баку, 1957; История Азербайджана, т. 1—3, Баку, 1958—63; Мадатов Г. А., Азербайджан в Великой Отечественной войне Советского Союза, Баку, 1965; Наджафов А., Формирование и развитие азерб. социалистич. нации, Баку, 1955; Стригунов И. В., Из истории формирования бакинского пролетариата (70—90 годы XIX в.), Баку, 1960; Токаржевский Е. А., Очерки истории Советского Азербайджана (1921 1925 гг.), Баку, 1956.

### VI. აზერბაიჯანის კომუნისტური პარტია

ა-ის კომპარტია სკკპ ერთ-ერთი უძველესი მებრძოლი რაზმი და შემადგენელი ნაწილია. შეიქმნა მოწინავე მუშათა მარქსისტული წრეების ბაზაზე. ეს წრეები ბაქოში XIX ს. დამლევს წარმოიშვა. მათი ორგანიზატორები და მონაწილეები იყვნენ: ი. ვაცეკი, ბ. დადაშევი, ნ. კოზერენკო, მ. მამედიაროვი, ი. პოპოვი და სხვ.; 1900 ბაქოში შეიქმნა ს.-დ. წრეების ხელმძღვ. ცენტრი, ხოლო 1901 — რსდმპ ბაქოს პირველი ლენინურ-ისკრული მიმართულების კომიტეტი, რ-იც მალე დაუკავშირდა გაზ. „ისკრის" რედაქციას, პირადად ვ. ი. ლენინს. ბაქოს კომიტეტის შექმნამ საფუძველი ჩაუყარა ერთიანი პარტორგანიზაციის ჩამოყალიბებას. ბაქოს ს.-დ. ორგანიზაცია, რ-ის შექმნაში აქტიურად მონაწილეობდნენ ლ. გალპერინი, ა. ენუქიძე, ვ. (ლადო) კეცხოველი, ბ. კნუნიანცი, მ. მელიქიანი, ი. (ვანო) სტურუა და სხვ., იმთავითვე მტკიცედ დაუკავშირდა ამიერკავკ., პეტერბურგის, მოსკოვისა და სხვა ს.-დ. ორგანიზაციებს. იგი ენერგიულად იბრძოდა მარქსისტული პარტიის აგების ლენინური გეგმის განსახორციელებლად. ბაქოს არალეგალური სტამბა „*ნინა*" (შეიქმნა 1901) იყო რსდმპ ერთ-ერთი ცენტრ. სტამბა, რ-იც მარქსისტული ლიტ-რით ამარაგებდა ამიერკავკ. და რუსეთის ს.-დ. ორგანიზაციებს. ბაქოს ს.-დ. ორგანიზაცია მონაწილეობდა რსდმპ კავკ. ს.-დ. ორგანიზაციების I ყრილობის (1903 მარტი, თბილისი) მომზადებასა და მუშაობაში (იხ. *რსდმპ კავკასიის კავშირის I ყრილობა*). ამ ყრილობაზე შეიქმნა *რსდმპ კავკასიის კავშირი*, რ-ის ხელმძღვანელი ცენტრი იყო *რსდმპ კავკასიის კავშირის კომიტეტი*. რსდმპ II ყრილობის შემდეგ ბაქოს ორგანიზაცია მტკიცედ დადგა ბოლშევიკურ პოზიციაზე: 1903—04 იგი ხელმძღვანელობდა დემონსტრაციებს და ბაქოს საყოველთაო გაფიცვებს, აქტიურად მუშაობდა მშრომელთა ინტერნაც. აღზრდისათვის (იხ. სტ-ები „*ჰუმეთი*", „*ფარუგი*", „*ადალათი*"), რუსეთის პირველი რევ. დროს კი ერთ-ერთი უმძლავრესი ბოლშევიკური ორგანიზაცია იყო მთელ რუსეთში. ამავე პერიოდში პარტორგანიზაციები შეიქმნა ა-ის სხვა ქალაქებსა და სამრეწვ. ცენტრებში (ჰაჯიყაბული, ალსთაფა და სხვ.). ბაქოს ბოლშევიკური ორგანიზაცია აქტიურად მონაწილეობდა რსდმპ III ყრილობის მომზადებასა და მუშაობაში. პროლეტ. ბაქო ბოლშევიზმის დასაყრდენი იყო რეაქციის წლებშიც. მ. აზიზბეკოვის, კ. აღასიევის, ს. ეფენდიევის, ნ. ნარიმანოვის, გ. (სერგო) ორჯონიკიძის, ი. ფიოლეტოვის, ს. სპანდარიანის, ი. სტალინის, ს. შაუმიანის, პ. (ალიოშა) ჯაფარიძისა და სხვ. ხელმძღვანელობით ბაქოს ბოლშ. ორგანიზაცია სათავეში ედგა მუშათა მოძრაობას, ლეგალურ და არალეგ. საშუალებებს იყენებდა მუშათა შესაკავშირებლად, მტკიცედ ებრძოდა ლიკვიდატორებს, ოტზოვისტებს და სხვ. ანტილენინურ ჯგუფებს. ახალი რევ. აღმავლობის წლებში აზერბ. ბოლშევიკებმა აქტ. მონაწილეობა მიიღეს რსდმპ პრაღის კონფერენციის მომზადებასა და მუშაობაში, გაზ. „პრავდის" გამოცემასა და გავრცელებაში; I მსოფლიო ომის დროს იბრძოდნენ სხვადასხვა ეროვნების მშრომელთა ინტერნაც. ერთიანობისათვის. 1915 ოქტ. ბაქოში ჩატარდა კავკ. ბოლშევიკთა თათბირი, რ-ზეც არჩეულ იქნა *რსდმპ კავკასიის ბიურო*.

რსდმპ (ბ) VII (აპრილის) კონფერენციის (1917) გადაწყვეტილების საფუძველზე ბაქოს ბოლშევიკები საბოლოოდ გაეთიშნენ მენშევიკებს და დამოუკიდებელი ორგანიზაცია შექმნეს. 25 ივნ. (8 ივლ.) ბაქოს ბოლშევიკთა კონფერენციაზე აირჩიეს რსდმპ (ბ) ბაქოს კომიტეტი, რომლის შემადგენლობაში შედიოდნენ: ი. ანაშკინი, მ. ბასინი, ს. ეფენდიევი, ი. ვაცეკი, მ, ისრაფილბეკოვი (გადირლი), ვ. ნანეიშვილი, ნ. ნარიმანოვი, ს. შაუმიანი, პ. (ალიოშა) ჯაფარიძე და სხვ.; ოქტ. რევ. შემდეგ ბოლშევიკების ხელმძღვანელობით შეიქმნა ბაქოს სახკომსაბჭო (იხ. *ბაქოს კომუნა 1918*). რკპ(ბ) ცკ და საბჭ. მთავრობა ვ. ი. ლენინის მეთაურობით ქმედით დახმარებას უწევდნენ ბაქოს ბოლშევიკებს შიგა კონტრრევ. და უცხოელი ინტერვენტების წინააღმდეგ ბრძოლაში. მიუხედავად მიღებული ზომებისა, საბჭ. ხელისუფლება ბაქოში დროებით დაეცა. მისი გამოჩენილი ხელმძღვანელები — ბაქოს 26 კომისარი კი (იხ. *ბაქოს კომისრები*) დახვრიტეს. კომუნის დაცემის შემდეგ აზერბ. პარტორგანიზაციები არალეგალურ მუშაობაზე გადავიდნენ და განაგრძეს ბრძოლა საბჭოთა ხელისუფლებისათვის. 1920 წ. 11—12 თებ. ბაქოში არალეგალურად შედგა ა-ის კომ. ორგანიზაციების I ყრილობა, რ-ზეც შეიქმნა აზერბ. კომ. პარტია (ბოლშევიკებისა) — აკპ(ბ). „ჰუმეთისა" და „ადალათის" ჯგუფები უშუალოდ შევიდნენ ა-ის კომ. პარტიაში. ყრილობამ აირჩია აკპ(ბ) ცკ. მის შემადგენლობაში შედიოდნენ მ. ჰუსეინოვი (ცკ პრეზიდიუმის თავ-რე), კ. აღაზადე, ა. ბაირამოვი, დ. ბუნიათზადე, ი. დოვლათოვი, ვ. ეგოროვი, ა. ყარაევი, მ. ყასუმოვი, ვ. ნანეიშვილი, მ. პლეშაკოვი, ე. როდიონოვი. ჰ სულთანოვი, ნ. ტიუხტენევი, ა. იუსუფზადე, ს. იაკუბოვი და სხვ.; აკპ(ბ) ცკ ხელმძღვანელობდა ბაქოს პროლეტ. შეიარაღებულ აჯანყებას მუსავატური რეჟიმის დასამხობად. საბჭ. ხელისუფლების გამარჯვების შემდეგ აკპ(ბ) სათავეში ჩაუდგა აზერბ-ში სოციალიზმის მშენებელ აზერბ. ხალხს. იგი განუხრელად ატარებდა პარტიის გენ. ხაზს, ებრძოდა ნაც.-უკლონისტებს, ტროც-

აზერბაიჯანის კპ რიცხობრივი შემადგენლობის დინამიკა (ათ. კაცი)

| წლები | პარტიის წევრი | პარტიის წევრობის კანდიდატი | სულ |
|---|---|---|---|
| 1921 | 9,5 | 5,2 | 14,7 |
| 1930 | 30,3 | 9,6 | 39,9 |
| 1940 | 50,3 | 28,8 | 79,1 |
| 1950 | 101,3 | 7,5 | 108,8 |
| 1960 | 135,0 | 8,7 | 143,7 |
| 1970 | 236,7 | 13 | 249,7 |
| 1972 | 253,4 | 11,8 | 265,2 |
| 1974 | 264,9 | 10 | 274,9 |

**აზერბაიჯანის კპ ყრილობები**

I 11/12 თებ. 1920 წ.
II 16/23 ოქტ. 1920 წ.
III 11/18 თებ. 1921 წ.
IV 2/7 თებ. 1922 წ.
V 12/16 მარტი 1923 წ.
VI 5/9 მაისი 1924 წ.
VII 30 ნოემბ./4 დეკ. 1925 წ.
VIII 12/18 ნოემბ. 1927 წ.
IX 6/14 მარტი 1929 წ.
X 31 მაისი/ 4 ივნ. 1930 წ.
XI 19/25 იანვ. 1932 წ.
XII 11/13 იანვ. 1934 წ.
XIII 3/9 ივნ. 1937 წ.
XIV 7/14 ივნ. 1938 წ.
XV 25 თებ. 1939 წ.
XVI 12/16 მარტი 1940 წ.
XVII 25/28 იანვ. 1949 წ.
XVIII 24/26 მაისი 1951 წ.
XIX 23/25 სექტ. 1952 წ.
XX 12/16 თებ. 1954 წ.
XXI 25/27 იანვ. 1956 წ.
XXII 28/30 იანვ. 1958 წ.
XXIII რიგგარეშე 28/30 იანვ. 1959 წ.
XXIV 16/18 თებ. 1960 წ.
XXV 6/9 სექტ. 1961 წ.
XXVI 9/10 იანვ. 1964 წ.
XXVII 24/26 თებ. 1966 წ.
XXVIII 10/12 მარტი 1971 წ.

**აზერბაიჯანის ალკკ რიცხობრივი შემადგენლობის დინამიკა**

(ათ. კაცი წლის დასაწყისისათვის)

| წლები | ალკკ წევრი |
|---|---|
| 1921 | 45 |
| 1940 | 245,4 |
| 1960 | 333,9 |
| 1970 | 454 |
| 1974 | 593,3 |

**აზერბაიჯანის ალკკ ყრილობები**

I 16/19 ივლ. 1920 წ.
II 20/27 მაისი 1921 წ.
III საგანგებო ყრილობა 26/28 აგვ. 1921 წ.
IV 26 ივლ. 1922 წ.
V 21/25 ივნ. 1924 წ.
VI 18/23 თებ. 1926 წ.
VII 30 მარტი/7 აპრ. 1928 წ.
VIII 28 მაისი/2 ივნ. 1929 წ.
IX 29 ნოემბ./3 დეკ. 1930 წ.
X 20/22 ივნ. 1932 წ.
XI 12/16 თებ. 1936 წ.
XII 13/18 ოქტ. 1937 წ.
XIII 7/12 თებ. 1939 წ.
XIV 1/3 ოქტ. 1940 წ.
XV 20/22 დეკ. 1947 წ.
XVI 12/14 თებ. 1949 წ.
XVII 26/28 იანვ. 1951 წ.
XVIII 2/3 თებ. 1953 წ.
XIX 15/18 იანვ. 1954 წ.
XX 15/16 დეკ. 1955 წ.
XXI 24/25 დეკ. 1957 წ.
XXII 9/10 თებ. 1960 წ.
XXIII 8/9 თებ. 1962 წ.
XXIV 21/22 თებ. 1963 წ.
XXV 17/18 მარტი 1966 წ.
XXVI 21/22 თებ. 1968 წ.
XXVII 26/27 თებ. 1970 წ.

კისტებს, მემარჯვენე კაპიტულანტებს, უნარიანად ხელმძღვანელობდა რესპ. მშრომელებს, რ-ებიც იღვწოდნენ ინდუსტრიალიზაციის, კოლექტივიზაციისა და კულტ. რევ. განსახორციელებლად. სამამულო ომის წლებში აზერბ. კომუნისტები მამაცურად იბრძოდნენ ფრონტზე და შრომობდნენ ზურგში. ომის შემდგომ პერიოდში აკპ მეთაურობდა რესპ. მშრომელებს სახალხო მეურნ. აღდგენისა და შემდგომი განვითარებისათვის, კომუნისტური საზოგადოების აშენებისათვის.

*ლიტ.*: Очерки истории Коммунистической партии Азербайджана, Баку, 1964; Очерки истории коммунистических организаций Закавказья, ч. 1. 1883—1921 гг., Тб., 1967; ч. 2. 1921—1937 гг., Баку, 1971.

### VII. აზერბაიჯანის ახალგაზრდათა ლენინური კომუნისტური კავშირი

აზერბ. კომკავშირი საკ. ალკკ ერთ-ერთი უძველესი რაზმია. მოსწავლე ახალგაზრდობის პირველი ორგანიზაციები ბაქოში ჯერ კიდევ 1903—07 შეიქმნა. რსდმპ(ბ) VI ყრილობის გადაწყვეტილებათა შესაბამისად, პარტიის ბაქოს კომიტეტმა 1917 აგვ. შექმნა მუშა და მოსწავლე ახალგაზრდობის ორგანიზაცია — აზერბ. კომკავშირის ჩანასახი. იმავე წლის შემოდგომაზე შეიქმნა მბეჭდავთა რევ. ახალგაზრდობის ჯგუფი. 1918 ეს ჯგუფები გაერთიანდნენ ბაქოსა და მისი რ-ნების მუშა ახალგაზრდობის ინტერნაც. კავშირში, რ-იც აზერბ. კომკავშირული ორგანიზაციის შექმნის საფუძველი გახდა. 1919 ბაქოში გამოვიდა ახალგაზრდული გაზეთები „მოლოდოი რაბოჩი" და „განჯ იშჩი" („ახალგაზრდა მუშა"). 1919 სექტ. აზერბ., სომხ. და საქართვ. ახალგაზრდული ორგანიზაციების I არალეგალურ კონფერენციაზე შეიქმნა ახალგაზრდობის სრულიად რუსეთის კომუნისტური კავშირის ამიერკავკ. საოლქო ორგანიზაცია თავისი ხელმძღვ. ცენტრით. აზერბ. კომკავშირული ორგანიზაციები აქტიურად მონაწილეობდნენ საბჭ. ხელისუფლების დამყარებისათვის სახალხო აჯანყების მომზადებასა და განხორციელებაში (1920 აპრ.). საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ ახალგაზრდათა კავშირის ორგანიზაციები ა-ის ყველა კუთხეში შეიქმნა. 1920 წ. 16—19 ივლ. რესპ. კომკავშირული ორგანიზაციების I ყრილობაზე გაფორმდა ა-ის ახალგაზრდათა კომუნისტური კავშირი, 1924 ივნ. კი მას ა-ის ახალგაზრდათა ლენინური კომუნისტური კავშირი (აზერბ. ალკკ) დაერქვა. ა-ის კომკავშირი იყო პარტიის ერთგული თანაშემწე სოციალიზმის მშენებლობაში. ნავთობის წარმოების I ხუთწ. გეგმის შესრულებაში აქტიური მონაწილეობისათვის აზერბ. სსრ ცაკმა ალკკ ბაქოს ორგანიზაცია რესპ. წითელი დროშის ორდენით დააჯილდოვა (1931). სამამულო ომის პერიოდში აზერბ. კომკავშირლები თავდადებით იბრძოდნენ ფრონტზე და შრომობდნენ ზურგში. ომის შემდგომ წლებში ა-ის ალკკ აქტიურად მონაწილეობს კომუნისტური საზოგადოების მშენებლობაში.

*ლიტ.*: История Азербайджана, т. 3, ч. 1—2, Баку, 1963.

### VIII. პროფესიული კავშირები

ა-ის პროფკავშირები სსრკ პროფკავშირთა შემადგენელი ნაწილია. ჩაისახა 1905. 1906 ბაქოში უკვე იყო 20-მდე პროფკავშირი, რ-იც 12 ათ-ზე მეტ წევრს აერთიანებდა. მათს შექმნაში მონაწილეობდნენ პ. (ალიოშა) ჯაფარიძე, მ. მამედიაროვი და სხვ., ხოლო ხელმძღვანელობას მათ უწევდა პროფკავშირთა ცენტრ. ბიურო. ა-ის პროფკავშირებმა დიდი როლი ითამაშა ბაქოს პროლეტარიატის დარაზმვის საქმეში. 1907—08 ბაქოში გამოდიოდა ლეგალური პროფკავშირული გაზ. „გუდოკი", 1909 — ჟურნ. „ვოლნა". 1917 თებ. რევ. შემდეგ მასობრივად დაიწყო პროფკავშირების ჩამოყალიბება. 1920 ივნ. ჩატარდა ბაქოს პროფკავშირთა I კონფერენცია, რ-ზეც შეიქმნა აზერბ. პროფკავშირების საბჭო. ა-ის პროფკავშირები რესპ. პარტორგანიზაციის ხელმძღვანელობით მუდამ იდგნენ სოციალიზმისა და კომუნიზმის მშენებლობის ავანგარდში. 1948 მარტში პროფკავშირთა I საკავშირთაშორისო კონფერენციაზე ბაქოში აირჩიეს აზერბ. პროფკავშირების საბჭო. 1970 ა-ში ითვლებოდა 22 რესპ. პროფკავშირი (1301860 წევრი), რ-თა განკარგულებაში იყო 57 კულტურის სასახლე, 134 კლუბი, 187 ბ-კა, 591 სპორტ. ნაგებობა, დასასვენებელი სახლები, სანატორიუმები და სხვ.

*ლიტ.*: Гусейнов К. А., Найдель М. И., Очерки истории профдвижения в Азербайджане, Баку, 1966.

### IX. სახალხო მეურნეობა

ა. ინდუსტრ. რესპუბლიკაა, სადაც განვითარებულია მრავალდარგოვანი სოფ. მეურნეობა. საბჭ. პერიოდში მნიშვნელოვნად გაფართოვდა მოპოვებითი და დამუშავებითი მრეწვ., გაჩნდა მრეწვ. ახალი დარგები (ქიმ., მეტალ., ელექტროტექ.). რესპ. მთლიანი საზ. პროდუქტის მოცულობის 62%-ს მრეწვ. იძლევა, 14,5%-ს — ტრანსპორტი და კავშირგაბმ., 7,1%-ს — ვაჭრობა, დამზადება, მატერ.-ტექ. მომარაგება და სხვ. დარგები. წვრილგლეხური პრიმიტ. სოფ. მეურნ. შეცვალა მსხვილმა, ახალი ტექნიკით აღჭურვილმა კოლ-ბებმა და საბჭ. მეურნეობებმა. გაიზარდა მაღალსასაქონლო დარგების, განსაკუთრებით მებამბეობის, მევენახეობა-მეხილეობისა და მეთამბაქოეობის როლი. გაჩნდა ჩაის კულტურა. უდიდესი ყურადღება მიექცა მელიორაციას. სახე იცვალა უწინდელმა ექსტენსიურმა მეცხოველეობამ. განვითარდა სარძეო მეცხოველეობა. აშენდა სახ. მეურნ. სხვადასხვა დარგის მრავალი საწარმო. კაპიტ. დაბანდებამ სახ. მეურნეობაში 1920—70 წწ. 14,3 მლრდ. მან. შეადგინა. ამ თანხიდან 53% მრეწვ. მოხმარდა. რესპუბლიკაში საკავშირო მნიშვნელობის მრავალი სპეციალიზებული დარგია. ა. იძლევა ნავთობის საერთო-საკავშირო მოპოვების 6,2%-ს, ბუნებრივი აირის 2,7%-ს, ნედლი ბამბის 5,2%-ს, ღვინის 4,3%-ს (1969). დიდია ა-ის ხვ. წილი საბჭ. კავშირში ნავთობის მოწყობილობის, ელექტროტექ. ნაწარმის, ზოგიერთი ქიმ. პროდუქტისა და თამბაქოს წარმოებაში. ა-ს ფართო ეკონ. ურთიერთობა აქვს მოკავშირე რესპუბლიკებთან. აქედან გააქვთ 78,6% ქიმ. მრეწვ. გამომუშავებული პროდუქციისა, 78,9% ფერადი მეტალ., 68,7% სამთო მრეწვ., 52,6% სათბობი მრეწვ., 34,0% მანქანათმშ., 41,0% მსუბუქი მრეწვ. პროდუქციისა. ა-ს ფართო ეკონ. კავშირი აქვს საქ. სსრ-თან — აწვდის მას რკინის მადანს, სათბობს, ელექტროენერგიას, მანქანა-მოწყობილობებს, ბამბასა და სხვ. პროდუქტს.

**მრეწველობა.** ა-ის სამრეწვ. წარმოების მთავარი დარგია მძიმე ინდუსტრია. საბჭ. წლებში მრეწვ. სწრაფი ტემპით განვითარდა. 1971-თვის მისი საერთო პროდუქციის წარმოება 1913-თან შედარებით გაიზარდა 35-ჯერ. ა. სსრკ ნავთობის წარმოების უძველესი რ-ნია. სამამულო ომამდე ნავთობის მოპოვება ინტენსიურად იზრდებოდა, ომის დროს შეფერხდა, ომის შემდეგ კი კვლავ აღმავლობის გზას დაადგა. ამჟამად ნავთობის მოპოვება ხდება უმთავრესად ახალათვისებულ ფართობზე, კასპიის ზღვის აკვატორიაში, აფშერონისა და ბაქოს არქიპელაგების რ-ნში, აგრეთვე მდ. მტკვრის ქვემო დინებაში. გრძელდება ძველი ნავთობ-აირის საბადოების (ბალახანა, საბუნჩი, სურახანა, ბიბი-ეიბათი, ბინაგადი) ექსპლუატაცია. ჯერ კიდევ სამამულო ომამდე აფშერონის ნ.-კ-ზე აღმოაჩინეს ახალი მდიდარი საბადოები (ზიღი, ლოქბათანი, ყალა და სხვ.). დაიწყო ნავთობის ახალი საბადოების ექსპლუატაცია აფშერონის ფარგლებს გარეთ (ნეფთჩალა, სიაზანი და სხვ.). ომის შემდეგ ამუშავდა ნავთობ-აირის ახალი საბადოები (ყარადაღი, მიშოვდაღი, გუროვდაღი., კალმასი და სხვ.). ა. ბუნებრივი აირით ამარაგებს საკუთარ მეურნეობას, აგრეთვე, ნაწილობრივ, საქართვ. და სომხეთსაც (მაგისტრ. აირსადენი „მეგობრობის ტრასა" ყარადაღ — აღსთაფის და აღსთაფა — ერევნის განშტოებით). საბჭ. კავშირში ა. პირველი შეუდგა (1944) ზღვაში ნავთობის სარეწების შექმნას. უკანასკნელ წლებში ათვისებულია დიდ სიღრმეზე ბურღვა (5 ათ. *მ*-მდე). ა-ის ნავთობგადამამუშავებელი მრეწვ. იძლევა მაღალოქტანურ ბენზინს, ძვირფას საცხებ ზეთებს, ნედლეულს ქიმ. მრეწველობისათვის, ზოგიერთ ქიმ. პროდუქტს და სხვ.; ა-ში შეიქმნა მძლავრი ელექტროენერგეტ. მეურნეობა. ძვ. თბოელსადგურების გაფართოებასთან ერთად საბჭ. ხელისუფლების წლებში აშენდა ახალი მძლავრი ჩრდილოეთის სრესი, თეცები სუმგაითში, კიროვაბადსა და ბაქოში, ალი-ბაირამლის ღია ტიპის სრესი (სიმძლავრე — 1,05 მლნ. *კვტ*). ამიერკავკ. სხვა რესპუბლიკებისგან განსხვავებით ა-ში გამომუშავებული ელექტროენერგიის 9/10-ს თბოსადგურები იძლევა. ომის შემდეგ აშენდა ჰესები: მინგეჩაურის (სიმძლავრე — 360 ათ. *კვტ*) და ვარვარისა მდ. მტკვარზე, ნახიჩევანისა მდ. არაქსზე; ამ მშენებლობებთან დაკავშირებით გადაწყდა ირიგაციული პრობლემებიც. ა-ის ყველა ელექტროსადგური ჩართულია ამიერკავკ. ენერგოსისტემაში, რ-იც შეერთებულია საბჭ. კავშირის ერთიან ენერგოსისტემასთან. შენდება ტერტერის (50 ათ. *კვტ*) და შამქორის (350 ათ. *კვტ*) ჰესები.

უკანასკნელ წლებში ა-ში ინტენსიურად ვითარდება ქიმ. მრეწველობა, რ-იც უმთავრესად ნავთობის მრეწველობასთან არის დაკავშირებული. ნავთობგადამუშავება ნახშირწყალბადის ნედლეულით უზრუნველყოფს ნავთობქიმ. კომბინატს და სინთეზური კაუჩუკის ქ-ნას. ამ უკანასკნელის ბაზაზე შექმნილია რეზინისა და ავტოსაბურავების საწარმოები. არის აგრეთვე ფოსფორის სასუქების, გოგირდმჟავას, კაუსტიკური სოდის, იოდის, ბრომის, რეზინის ტექ. ნაწარმისა და სხვ. საწარმოები. ქიმ. მრეწვ. მთავარი ცენტრებია ბაქო, სუმგაითი, ნეფთჩალა, მინგეჩაური. სუმგაითის მძლავრი ნავთობქიმ. კომბინატი უშვებს სხვადასხვა პოლიმერს, ფისსა და სხვა პროდუქტს. ალუმინის ქ-ნის მშენებლობასთან დაკავშირებით ქიმ. მრეწვ. ერთ-ერთ ცენტრად გადაიქცა კიროვაბადი, სადაც ალუნიტის კომპლექსური გადამუშავების ბაზაზე ამზადებენ გოგირდმჟავას და კალიუმის სასუქებს.

ომის შემდეგ განვითარდა შავი და ფერადი მეტალურგია. შავი მეტალ. მთავარი საწარმოებია დაშქესანის რკინის მადნის კომბინატი (პროდუქციით ამარაგებს რუსთავის მეტალ. ქ-ნას) და სუმგაითის მილსაგლინავი ქ-ნა; ფერადი მეტალ. — სუმგაითისა და კიროვაბადის ალუმინის ქ-ნები; კიროვაბადის ალუმინის ქ-ნა ზაგლიქის საბადოს ალუნიტების ნედლეულზე მუშაობს. ჩირაგიძორში წარმოებს გოგირდის ალმადანის მოპოვება და გამდიდრება, ფარაღაჩაიში — მოლიბდენის მადნისა, ხოლო გუმუშლუდაღში — პოლიმეტალების მოპოვება. მომავალში, ალბათ, დიდი მნიშვნელობა ექნება კავკასიონის სამხრ. ფერდობზე მდებარე სპილენძისა და პოლიმეტალების საბადოთა (ფილიზჩაი და სხვ.) ექსპლუატაციას.

მრეწვ. ერთ-ერთი მთავარი დარგია

### სამრეწველო პროდუქციის ძირითად სახეობათა წარმოება

| პროდუქციის დასახელება | 1913 | 1940 | 1950 | 1960 | 1970 | 1973 |
|---|---|---|---|---|---|---|
| ნავთობი (მლნ. *ტ*) | 7,7 | 22,2 | 14,8 | 17,8 | 20,2 | 18,3 |
| აირი (მლნ. *მ*$^{3}$) | — | 2498 | 1233 | 5841 | 5521 | 8400 |
| ელექტროენერგია (მლრდ. *კვტ. სთ*) | 0,1 | 1,8 | 2,9 | 6,4 | 12,0 | 13,5 |
| ფოლადი (ათ. *ტ*) | — | 23,7 | 44,1 | 599 | 733 | 789 |
| შავი ლითონის ნაგლინი (ათ. *ტ*) | — | 8,5 | 12,7 | 416 | 585 | 665,5 |
| რკინის მადანი (ათ. *ტ*) | — | — | — | 1334 | 1413 | — |
| გოგირდმჟავა მონოჰიდრატის (ოლეუმის) სახით (ათ. *ტ*) | 6,1 | 26,3 | 23,5 | 32,0 | 126 | — |
| მინერალური სასუქები პირობით ერთეულებში (ათ. *ტ*) | — | — | — | — | 580 | 753,8 |
| ავტომობილის საბურავები (ათ. *ც*.) | — | — | — | 304 | 1562 | — |
| სიღრმისეული ტუმბოები (ათ. *ც*.) | — | 31,2 | 41,5 | 56,0 | 77,0 | — |
| ცემენტი (ათ. *ტ*) | 46 | 112 | 130 | 939 | 1409 | 1438,9 |
| ფანჯრის მინა (ათ. *მ*$^{2}$) | — | 448 | 366 | 726 | 7516 | — |
| ბამბის ქსოვილები (მლნ. *მ*) | 11,9 | 49,1 | 49,2 | 103,3 | 133 ,1 | 122,8 |
| შალის ქსოვილები (მლნ. *მ*) | — | 0,5 | 0,5 | 2,1 | 8,5 | 10,9 |
| აბრეშუმის ქსოვილები (მლნ. *მ*) | — | 0,2 | 2,2 | 7,6 | 18,5 | 25,1 |
| ტრიკოტაჟის საცვალი (მლნ. *ც*.) | — | 5,3 | 4,9 | 10,8 | 15,9 | — |
| ზედა ტრიკოტაჟი (მლნ. *ც*.) | — | 0,7 | 0,4 | 0,5 | 4,6 | 6,7 |
| ტყავის ფეხსაცმელი (მლნ. წყვილი) | — | 2,1 | 3,8 | 7,2 | 10,7 | 12,5 |
| თევზჭერა, ზღვის ნადირთა რეწვა (ათ. *ტ*) | 97,3 | 33,2 | 27,3 | 48,8 | 73,2 | — |
| კონსერვები (მლნ. პირობითი ქილა) | 1,0 | 20,0 | 35,4 | 97,9 | 185,0 | 239,9 |
| ღვინო[1] (ათ. *დკლ*) | 824 | 906 | 1103 | 1719 | 318 | — |

[1] მონაცემებში არ ითვლება იმ ღვინის წარმოება, რ-ის საბოლოო დამუშავება სხვა რესპ. ტერიტორიაზე ხდება

მანქანათმშ. და ლითონდამუშავება. შექმნილია საკავშ. მნიშვნელობის ნავთობის მანქანათმშ. საწარმოთა კომპლექსი. განვითარებულია ელექტრომანქანათმშ. (ელექტროძრავები, გენერატორები, ტრანსფორმატორები), ელექტროტექ. (კაბელი, ელექტროსაიზოლაციო მასალა) და ხელსაწყოთმშენებელი მრეწველობა. ბაქოში თავმოყრილია გემთშემკეთებელი და გემთსაშენი საწარმოები, საყოფაცხოვრებო დანიშნულების ნაკეთობათა ქ-ნები (აირააპარატურის, კონდიციონერების, რადიომიმღებთა და სხვ.). მანქანათმშ. ქ-ნებიც უმთავრესად ბაქოშია, არის აგრეთვე კიროვაბადში, მინგეჩაურში და სხვ. ქალაქებში. რესპუბლიკაში არის საშენ მასალათა (ცემენტი, აზბესტცემენტის ნაწარმი, საკედლე ბლოკები, ბეტონი და რკინა-ბეტონი, ტექ. შუშა, სამშენებლო ქაშანური, ასფალტი, ნავთობბითუმი, თაბაშირი, მსხვილი პანელები და სხვ.) წარმოება. ცემენტისა და სხვა საშენი მასალის წარმოების ახალი ცენტრი იქმნება აღდამში.

ა-ის მსუბუქი მრეწვ. უმთავრესად საკუთარ სას.-სამ. ნედლეულს ემყარება. განვითარებულია ბამბის გადასამუშ. მრეწველობა: ბამბასაწმენდი ქ-ნები (კიროვაბადი, ევლახი, სალიანი და სხვ.) და ბამბეულის მსხვილი კომბინატები (ბაქო, კიროვაბადი, მინგეჩაური); აბრეშუმის მრეწვ. მსხვილი კომბინატები შეიქმნა შაქში, სტეფანაკერტსა და ორდუბადში. ვითარდება ტყავ-ფეხსაცმლის, შალის, ტრიკოტაჟის, სამკერვალო და ხალიჩების წარმოება.

კვების მრეწვ. მთავარი დარგებია ღვინის, ხილ-ბოსტნეულის, საკონსერვო, ხორცის, რძისა და ყველის, თამბაქოსა და ჩაის წარმოება. დიდი მნიშვნელობა აქვს თევზის მრეწვ. (სალიანისა და ლენქორანის რ-ნები, ბაქო და სხვ.). განვითარებულია საფქვავ-საბურღულე და კომბინირებული საკვების მრეწვ., მაკარონის წარმოება და საკონდიტრო მრეწველობა. კვების მრეწვ. უდიდესი საწარმოები თავმოყრილია აფშერონზე.

ომის შემდეგ შეიქმნა კიროვაბად-დაშქესანის (სამთოქიმ., მანქანათმშ., მსუბუქი და კვების მრეწვ.), მინგეჩაურ-ევლახის (ელექტროენერგეტიკა, ქიმია, მანქანათმშ., მსუბუქი მრეწვ.), ალი-ბაირამლი-სალიანისა (ნავთობ-აირის მოპოვება, ელექტროენერგეტ., ქიმ., მსუბუქი და კვების მრეწვ.) და სხვ. ახალი სამრეწვ. კომპლექსები.

**სოფლის მეურნეობა.** ა-ის სას.-სამ. სავარგულები 4,2 მლნ. *ჰა* შეადგენს, აქედან სახნავ-სათესია 1,2 მლნ. *ჰა*, საძოვარი და სათიბი—2,3 მლნ. *ჰა*, მრავალწლ. ნარგავებს უჭირავს 0,3 მლნ. *ჰა*, ნასვენ მიწას 0,3 მლნ. *ჰა* და სხვ.

ნალექების სიმცირის გამო ტერიტ. უმეტეს ნაწილს ხელოვნ. მორწყვა სჭირდება. საბჭ. პერიოდში დიდი მოცულობის საირიგაციო სამუშაოები შესრულდა. არსებული სარწყავი არხების რეკონსტრუქციასთან ერთად აშენდა მიასნიკოვისა და ორჯონიკიძის სახ. ახალი არხები; ჯეირანბათანისა და მინგეჩაურის წყალსაცავების მშენებლობასთან დაკავშირებით შეიქმნა ზემო ყარაბაღის, ზემო შირვანისა და სამურ-აფშერონის საირიგაციო სისტემები. არხებისა და საირიგაციო სისტემების საერთო სიგრძე 40 ათ. *კმ*-ზე მეტია.

სოფ. მეურნეობაში თავისი მნიშვნელობით გამოირჩევა ერთ-ერთი უძველესი დარგი — მებამბეობა, რ-იც განსაკუთრებით საბჭ. პერიოდში განვითარდა და კოლ-ბათა ფულადი შემოსავლის დაახლ. 50%-ს იძლევა. ბამბის ნათესების 3/4 თავმოყრილია მტკვარ-არაქსის დაბლობის სარწყავ მიწებზე. მოსავლიანობა — 17,4 *ც/ჰა*, მთლიანი მოსავალი შეადგენს 335,4 ათ. *ტ* (1970). კავკასიონის და მცირე კავკასიონის მთისწინეთში მოჰყავთ „ტრაპიზონისა" და „სამსუნის" ჯიშის თამბაქო. მარცვლოვან კულტურებს შორის ძირითადი ადგილი უჭირავს ხორბალს (ნათესების 70%), შემდეგ—ქერს (24%). კარტოფილის ნათესები მცირე ფართობზეა. უკანასკნელ ხანებში ინტენსიურად ვითარდება სასაქონლო მებოსტნეობა, რ-იც გავრცელებულია უმთავრესად ყუბა-ხაჩმაზის რ-ნში, ლენქორან-ასტარის დაბლობსა და აფშერონის ნ.-კ-ზე.

ა-ში დიდად არის განვითარებული მევენახეობა და მებაღეობა. 1970 ხილ-კენკროვანი ნარგავების ფართობმა 149,2 ათ. *ჰა* მიაღწია (1950 იყო 44 ათ. *ჰა*), ვენახებისამ — 121,6 ათ. *ჰა* (1950-ში 23 ათ. *ჰა*). მებაღეობას უმთავრესად ყუბა-ხაჩმაზის, შაქ-ზაქათალის რ-ნებში და ნახიჩევანის ასსრ-ში მისდევენ. ვენახები ძირითადად მთიან შირვანში, კიროვაბად-ყაზახის, მილ-ყარაბაღის რ-ნებსა და მთიანი ყარაბაღის აო-შია. მტკვარ-არაქსის დაბლობზე გავრცელებულია სუბტროპ. ხილი (ბროწეული, ლეღვი, ნუში და სხვ.). აფშერონის ნ.-კ. სსრკ-ში ერთადერთია, სადაც მოჰყავთ ზაფრანა, არის ზეთისხილის პლანტაციები. მრავალწლიან კულტურათა შორის აღსანიშნავია ჩაი, რ-იც გაშენებულია ლენქორანის დაბლობზე, ნაწილობრივ ზაქათალისა და ბელაქნის რ-ნებში (საერთო ფართ. 6,9 ათ. *ჰა*, 1970).

ა-ის ზოგ რ-ნში სოფ. მეურნ. მთავარი დარგია მეცხოველეობა, რ-იც უმეტესად ბუნებრივ საკვებ ბაზას იყენებს: ზამთარში — უმთავრესად მტკვარ-არაქსის დაბლობის საძოვრებს, ზაფხულში — იალაღებს. განვითარებულია მესაქონლეობა, მეცხვარეობა.

მსხვ. რქ. საქონელი უმთავრესად ბაგურ კვებაზეა, მეცხვარეობაში კი გადარეკვის ტრად. სისტემას იყენებენ. მქისემატყლიან ჯიშებთან ერთად გავრცელებულია ნახევრად ნაზმატყლიანი და ნაზმატყლიანი ცხვრის ჯიშები. უძველესი დარგია მეაბრეშუმეობა, რ-საც კოლ-ბათა უმრავლესობა მისდევს. აბრეშუმის პარკის წარმოებამ 1969 წ. 3576 *ტ* მიაღწია. სოფ. მეურნ. განვითარებისათვის დიდად მნიშვნელოვანია მისი ყოველმხრივი ინტენსიფიკაციის, ფართო მექანიზაციის, ელექტრიფიკაციის და ქიმიზაციის ტენდენცია. ა-ში იქმნება მსხვილი სას.-სამ. კომპლექსები, მეფრინველეობის ფ-კები, ბოსტნეულის კომბინატები და აგრო.-სამრეწვ. ცენტრები.

**ტრანსპორტი.** ა-ის სარკინიგზო მაგისტრალების სიგრძე საბჭ. პერიოდში ერთიორად გაიზარდა (1800 *კმ*, 1970). რკინიგზის ძველი ხაზებია: ბაქო—თბილისი და ბაქო—დერბენტი. გაყვანილია (ალიათ—ჯულფა, ოსმანლი—ასტარა და სხვ.) და გაჰყავთ ახალი ხაზები. 1926 ა-ში ამოქმედდა სსრკ-ის პირველი ელექტრიფიცირებული რკინიგზა ბაქოდან საბუნჩაიმდე. 1966-თვის აფშერონის ნ.-კ-ზე რკინიგზის ყველა ხაზი ელექტრიფიცირებული იყო. ტექ. რეკონსტრუქციის შედეგად გაიზარდა მაგისტრალების ტვირთბრუნვა, რამაც 25270 მლნ. *ტ/კმ* მიაღწია (1969). უმთავრესად გააქვთ ნავთობპროდუქტები, შეაქვთ მინერ. სასუქები, საშენი მასალა, შავი ლითონი, ხე-ტყე, მარცვლეული და სხვ.; რესპ. ეკონომიკაში მნიშვნელოვან როლს ასრულებს საზღვ. ტრანსპორტი. კასპიის ზღვაზე გადაზიდული ტვირთის უმრავლესობა ა-ზე მო-

### ნათესი ფართობის სტრუქტურა (ათ. *ჰა*)

| | 1913 | 1940 | 1950 | 1960 | 1970 |
|---|---|---|---|---|---|
| მთელი ნათესი ფართობი | 962 | 1124 | 1057 | 1292 | 1196 |
| მარცვლოვანი კულტურები | 833 | 797 | 737 | 699 | 622 |
| მ. შ. ხორბალი | 533 | 471 | 448 | 477 | 420 |
| სიმინდი (მარცვალი) | 5 | 10 | 14 | 16 | 12 |
| ტექნიკური კულტურები | 110 | 213 | 171 | 236 | 210 |
| მ. შ. ბამბა | 103 | 188 | 151 | 220 | 193 |
| თამბაქო | 1,3 | 6,7 | 8 | 9,9 | 14 |
| კარტოფილი | 6,0 | 22 | 18 | 15 | 15 |
| ბოსტნეული | 3 | 14 | 12 | 18 | 32 |
| საკვები კულტურები | 4 | 66 | 110 | 312 | 308 |

### მნიშვნელოვანი სასოფლო-სამეურნეო კულტურების მთლიანი მოსავალი (ათ. *ტ*)

| | 1913 | 1940 | 1950 | 1960 | 1970 |
|---|---|---|---|---|---|
| მარცვლოვანი კულტურები | 486 | 567 | 523 | 725 | 722 |
| მ. შ. ხორბალი | 314 | 298 | 309 | 470 | 503 |
| სიმინდი (მარცვალი) | 4 | 9 | 17 | 28 | 22 |
| ნედლი ბამბა | 64 | 154 | 284 | 366 | 335 |
| თამბაქო | 1 | 5,4 | 8,1 | 13,7 | 24,7 |
| კარტოფილი | 38 | 82 | 119 | 114 | 130 |
| ბოსტნეული | — | 63 | 67 | 190 | 409 |

### საქონლის სულადობა (ათ. სული)

| | 1913 | 1941 | 1951 | 1961 | 1973 |
|---|---|---|---|---|---|
| მსხვ. რქ. საქონელი | 1364 | 1357 | 1248 | 1373 | 1642,3 |
| მ. შ. ძროხა და ფურკამეჩი | 477 | 489 | 345 | 513 | 622,4 |
| თხა და ცხვარი | 2108 | 2907 | 3360 | 4885 | 5100 |
| ღორი | 35 | 120 | 73 | 156 | 133,7 |

**სახალხო მეურნეობა**
(საერთო საკავშირო მაჩვენებლებთან შეფარდებით, პროცენტობით, 1969)

| | |
|---|---|
| ნავთობი | 6,2 |
| ბუნებრივი აირი | 2,7 |
| ნედლი ბამბა | 5,2 |
| ღვინო | 4,3 |

**ქიმიური მრეწველობის მთავარი ცენტრები**

ბაქო
სუმგაითი
ნეფთჩალა
მინგეჩაური



თამბაქოს ფოთლის შრობა.

დის. მთავარი საზღვ. ნავსადგურია ბაქო. ადგილ. მნიშვნელობისაა სამხრ. ნავსადგურები — ასტარა და ლენქორანი. ბაქოსა და კრასნოვოდსკს შორის 1962-იდან გახსნილია საზღვ.-საბორნო მიმოსვლა. ტვირთზიდვა ხდება სამდინარო ტრანსპორტითაც (მტკვარზე ევლახიდან კასპიის ზღვამდე). საავტ. გზების სიგრძეა 20,9 ათ. *კმ* (1969). მთავარი საავტ. გზებია ბაქო—თბილისი, ბაქო — ასტარა, ევლახ—ზაქათალა, ევლახ—სტეფანაკერტი და სხვ.; განვითარებულია სამოქალაქო ავიაცია. ტრანსპ. მნიშვნელოვანი სახეობა ნავთობსადენები: ბაქო— ბათუმი (სსრკ-ში პირველი) და ბაქო—ალი-ბაირამლი: აირსადენები: ყარადაღ—აღსთაფა, აღსთაფა—თბილისი, აღსთაფა—ერევანი და სხვ.

*მ ა ტ ე რ ი ა ლ უ რ ი  კ ე თ ი ლ დ ღ ე ო ბ ა.* საბჭ. ხელისუფლების წლებში მკვეთრად ამაღლდა მოსახლ. ცხოვრების დონე; შეიცვალა ქალაქისა და სოფლის მშრომელთა საყოფაცხოვრებო პირობები. სისტემატურად იზრდება მუშამოსამსახურეთა ხელფასი, შრომის ანაზღაურება კოლ-ბებში. 1965–70 ა-ის ეროვნ. შემოსავალი 30,8%-ით გაიზარდა, 1 სულ მოსახლეზე კი 15,8%-ით. ამავე პერიოდში ფულადი შემოსავალი გაიზარდა 52,8%-ით. 1970 საზ. ფონდიდან მოსახლეობამ შეღავათისა და დახმარების სახით მიიღო 951 მლნ. მან. (1965 წ. 617,7 მლნ. მან.). ამ თანხის დიდი ნაწილი მოხმარდა განათლებას, ჯანდაცვას, ფიზკულტურასა და სოციუზრუნველყოფას. 1970 საპენსიო უზრუნველყოფისათვის გამოიყო 213,4 მლნ. მან. (1967 წ. 167 მლნ. მან.). საგრძნობლად გაიზარდა საცალო საქონელბრუნვა. 1970 მოსახლეობამ მიიღო 4,9-ჯერ მეტი სამომხმარებლო საქონელი. კვების ხვედრითი წილი საქონელბრუნვის მოცულობაში 4%-იდან (1924) გაიზარდა 9,9%-მდე (1970). 1970 ა-ში იყო 1053 შემნახველი სალარო (1940 წ. 478). 1970 შემნახველ სალაროებში მოსახლეობის ანაბრებმა 514 მლნ. მან. მიაღწია (1940-თან შედარებით გაიზარდა 63,5-ჯერ).

1920–70 ა-ში აშენდა 36 მლნ. $მ^2$-ზე მეტი საცხოვრ. ფართობი, მხოლოდ 1956–70 წწ-ში — 15,3 მლნ. $მ^2$-ზე მეტი.

*ლიტ.*: Азербайджанская ССР. Экономико-географическая характеристика, М., 1957; Атлас Азербайджанской ССР, Баку—М., 1963; Гаджизаде А., Азербайджанская ССР, [Баку], 1967; География хозяйства республик Закавказья, М., 1966; Советский Азербайджан за 50 лет (Статистический сб.), Баку, 1970.

*ვ. ველესიანი.*

**X. სამედიცინო-სანიტარული მდგომარეობა და ჯანმრთელობის დაცვა. სავეტერინარო საქმე**

**სამედიცინო-სანიტარული მდგომარეობა და ჯანმრთელობის დაცვა.** 1970 ა-ში შობადობა 1000 მცხ-ზე 29,2 უდრიდა, სიკვდილიანობა — 6,7 (1913 წ. — 25,5). რევოლუციამდელ პერიოდთან შედარებით ბავშვთა სიკვდილიანობა 1970-თვის 12-ჯერ შემცირდა. 1968–69 სიცოცხლის საშ. ხანგრძლივობა იყო 71 წელი (1913 წ. — 27).



ზაქათალის რაიონი. მდ. ალაზნის ჭალა.

დაავადებებიდან ა-ში გვხვდება ანკილოსტომიდოზი (შაქ-ზაქათალისა და ლენქორანის რ-ნები), ტკიპისმიერი სპიროქეტოზი, ცხელება-Q და ლეპტოსპიროზი, მთიანეთში — ენდემური ჩიყვი. ლიკვიდირებულია ყვავილი, მალარია, ტრაქომა და კანის ლეიშმანიოზი. საბჭ. ხელისუფლების წლებში მკვეთრად შემცირდა მუცლის ტიფი, პოლიომიელიტი, ტუბერკულოზი, ბრუცელოზი, დიფთერია და სხვ.; 1913 ა-ში იყო 1123 საავადმყოფოს საწოლი, ე. ი. 10 ათ. მცხ-ზე 5 საწოლი, 1970 წ. — 48800, 10 ათ. მცხ-ზე 94,5 საწოლი, მ. შ. 7500-ზე მეტი საწოლი ბავშვებისათვის (1600 სპეციალიზებული), ხოლო 5600 — ფეხმძიმე და მშობიარე ქალებისათვის. ა-ში არის 1075 ამბულატორია-პოლიკლინიკა, 131 ტუბერკულოზის საწინააღმდეგო, 157 კანისა და ვენერულ სნეულებათა, 52 ონკოლოგიური დაწესებულება, 85 სანეპიდსადგური, 313 საბავშვო და ქალთა კონსულტაცია-პოლიკლინიკა, საბავშვო ბაგები (11399 ადგილი). 1913 ა-ში იყო 353 ექიმი, 1970 წ. — 13065 (1 ექიმი 395 მცხ-ზე). სამედ. კადრებს ამზადებს ა-ის ნარიმანოვის სახ. სამედ. ინ-ტი და 17 საშ. სამედ. სასწავლებელი. არის ექიმთა დახელოვნების ინ-ტი. მნიშვნელოვანი კურორტებია: ნაფთალანი, ისტისუ, შუშა, მარდაქანი, ბილგაჰი, ბუზოვნა. 1970 იყო 60 სანატორიუმი (8195 საწოლი) და 9 დასასვენებელი სახლი (2247 საწოლი). ჯანდაცვის ბიუჯეტი 1970 წ. 140,2 მლნ. მანეთს შეადგენდა.

**სავეტერინარო საქმე.** საბჭ. ა-ში მთლიანად ლიკვიდირებულია მსხვ. რქ. საქონლის ჭირი, ცხენის ქოთაო, ინფექციური ანემია, ცხვრის ყვავილი; მკვეთრად შემცირდა ჯილეხი, ჭრჭინა, პასტერელოზი და ლეპტოსპიროზი. ბუნებრივ-კლიმ. პირობები ხელს უწყობს პიროპლაზმიდოზისა და ანაპლაზმოზის გავრცელებას, რ-თა ძირითადი კერაა დაბლობის ზონა; ჰელმინთოზებიდან შეიმჩნევა უმთავრესად ფასციოლოზი და ცისტიცერკოზი. 1971 რესპუბლიკაში მუშაობდა 1783 ვეტექიმი. 2260 საშ. განათლების ვეტპერსონალი, 655 ვეტ. დაწესებულება. სავეტ. სამსახურს განაგებს სოფ. მეურნ. სამინისტროს მთავარი ვეტ. სამმართველო. ვეტექიმებს ამზადებს აღამალიოღლუს სახ. ა-ის სას.-სამ. ინ-ტი; საშ. განათლების ვეტპერსონალს — სას. - სამ. ტექნიკუმები (სულ 7). ვეტ. პრობლემების კვლევის ცენტრია ა-ის ვეტ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტი.

**XI. სახალხო განათლება და კულტურულ-საგანმანათლებლო დაწესებულებანი**

ა-ის ტერიტორიაზე პირველი სკოლები V ს. დაარსდა. არაბთა მიერ ა-ის დაპყრობის შემდეგ (VII ს.) ისლამის გავრცელების მიზნით, VIII ს. დასაწყისში მეჩეთებთან გაიხსნა *მექთებები*, ხოლო X–XI სს. — *მედრესეები*. მექთებებში სწავლება არაბულ ენაზე იყო, მედრესეებში — არაბულ და სპარსულ ენებზე. XVII–XVIII სს. ქალაქებში დამოუკიდებლადაც არსებობდა მექთებები და მედრესეები. XIX ს-ში, ჩრდ. ა-ის რუსეთთან შეერთების შემდეგ, აქ გაიხსნა დაწყ. რუს. სკოლები. 1865 ბაქოში გახსნილ რეალურ პროგიმნაზიასა (1874 გადაკეთდა რეალურ სასწავლებლად) და ქალთა გიმნაზიაში, 1875 გახსნილ საქალაქო დაბალ ტექ. და სახელოსნო სასწავლებლებში სწავლება რუს. ენაზე იყო. 1887 დაარსდა ე. წ. რუს.-აზერბ. დაწყ. სასწავლებლები, სადაც ჩვეულებრივი რუს. სკოლებისაგან განსხვავებით მხოლოდ აზერბაიჯანელები სწავლობდნენ და რუს. ენასთან ერთად აზერბაიჯანულსაც ასწავლიდნენ. 1915 ა-ში იყო 943 დაწყ. (61,2 ათ. მოსწავლე), 18 უმაღლესი დაწყ. (4,7 ათ. მოსწავლე), 15 საშ. სკოლა (7,2 ათ. მოსწავლე), მაგრამ ბავშვების უმრავლესობა, განსაკუთრებით აზერბაიჯანელები, სკოლის გარეთ რჩებოდა. რევოლუციამდელ ა-ში სულ 3 სპეც. სასწავლებელი იყო. წერა-კითხვის მცოდნეთა რიცხვი მოსახლ. 9,2% შეადგენდა. სახალხო განათლების განვითარების საქმეში მნიშვნელოვანი როლი ითამაშეს აზერბ. განმანათლებლებმა ა. ბაქიხანოვმა და მ. ახუნდოვმა (XIX ს. I ნახ.), სეიდ აზიმმა, ს. შირვანიმ, ჰ. ზარდაბიმ, რ. ეფენდიევმა, ნ. ნარიმანოვმა, ჯ. მამედყულიზადემ, ს. ახუნდოვმა და სხვ. (XIX ს. II ნახ.).

დიდი ოქტ. სოციალ. რევ. შემდეგ ძირფესვიანად შეიცვალა ა-ის კულტ. სახე. 1918 ბაქოს სახკომსაბჭომ გამოაქვეყნა დეკლარაცია რესპუბლიკაში მშობლიურ ენაზე საყოველთაო უფასო სწავლების შემოღებისა და ეკლესიისაგან სკოლის გამოყოფის შესახებ. შეიქმნა სახალხო განათლების საბჭო და პროგრამებისა და სახელმძღვანელოების შემდგენი კომისია. 1920 გამოიცა დეკრეტები განათლების საკითხებზე. ა-ის ცაკ-ის III სესიის დადგენილებით (1928 მაისი) ა-ში შემოიღეს საყოველთაო დაწყ. სწავლება. 1928/29 სასწ. წლიდან სკოლებში დამწერლობას არაბულის ნაცვლად საფუძვლად ლათინური გრაფიკა დაედო, ხოლო 1939-იდან — რუს. გრაფიკა. ამ დროისათვის წერა-კითხვის მცოდნეთა რიცხვმა 82,8% მიაღწია. 1951 რესპ. მთლიანად გადავიდა საყოველთაო 7-წლიან სწავლებაზე. 1959 ა-ში შემოიღეს საყოველთაო-სავალდებულო 8-წლიანი სწავლება, 1966 კი დაიწყო გადასვლა საყოველთაო საშ. განათლებაზე, რ-იც ძირითადად 1970 დამთავრდა. 1969 ა-ში იყო 1555 სკოლამდელი დაწესებულება (108,4 ათ. ბავშვი), 1970/71 სასწ. წელს — 5515 ყველა სახის ზოგადსაგანმანათლებლო სკოლა (1443,9 ათ. მოსწ.), მ. შ. 7 ქართ. საშ. სკოლა კახის რ-ნში (1693 მოსწ.), 7 ქართ. განყ-ბა აზერბ.-რუს. სკოლებთან (702 მოსწ.). რესპუბლიკაში არის პიონერთა და მოსწ. სასახლე (ბაქო), 82 პიონერთა სახლი, 10 ნორჩ ტექნიკოსთა, ნატურალისტთა და ტურისტული სადგური, 21 სპორტ. სკოლა. 1972/73 სასწ. წ. 102 პროფ.-ტექ. სასწავლებელში 48,3 ათ. მოსწ. სწავლობდა, 78 საშ. სპეც. სასწავლებელში — 69,6 ათ. მოსწ.; 15 უმაღლეს სასწავლებელში (*აზერბაიჯანის უნივერსიტეტი,* აზერბაიჯანის ნავთობისა და ქიმიის ინ-ტი, პოლიტექ. ინ-ტი, პედ. ინ-ტი, უცხო ენების პედ. ინ-ტი, სამედ. ინ-ტი, კონსერვატორია და სხვ.) 99,4 ათ. სტუდენტია.

1913 ა-ში მხოლოდ 25 მასობრივი ბ-კა იყო (წიგნების ფონდი 18 ათ. ტ.), 1971 კი 3015 მასობრივი ბ-კა მუშაობდა (წიგნებისა და ჟურნალების ფონდი 23,6 მლნ. ეგზ.). უდიდესი ბ-კებია: ახუნდოვის სახ. რესპ. ბ-კა, ა-ის სახელმწ. უნ-ტის ბ-კა, ა-ის მეცნ. აკად. ფუნდამენტური ბ-კა, ვ. ი. ლენინის სახ. ცენტრ. ბ-კა (ყველა ბაქოში). 1971 ა-ში იყო 2217 საკლუბო დაწესებულება და 38 მუზეუმი, რ-თაგან უდიდესია ვ. ი. ლენინის მუზეუმის ა-ის ფილიალი, ა-ის ისტ. მუზეუმი, მუსტაფაევის სახ. ხელოვნების მუზეუმი, აღსანიშნავია ნიზამის სახ. აზერბ. ლიტ. მუზეუმი და სას.-სამ. მუზეუმი (ყველა ბაქოში).

**XII. მეცნიერება და სამეცნიერო დაწესებულებანი**

**1. საბუნებისმეტყველო და ზუსტი მეცნიერებანი.** ა-ში ტექ. ცოდნის ჩანასახი უძველესი დროიდან ჩანს. ფერადი მე-

ტალ. პირველი ნაკეთობანი ძვ. წ. IV ათასწლ. განეკუთვნება. დიდი ხნის ისტორია აქვს ნავთობის მოპოვებას; განვითარებული იყო ხელოსნობაც. XI–XII სს-ში აღინიშნება მათ., მედ., ასტრონ. და მეცნ. სხვა დარგების განვითარება. პირველი სამეცნ. ცენტრები ა-ში შუა საუკ. გაჩნდა. 1259 *ნასირ ალ-დინ ტუსიმ* დააარსა მარაღის ობსერვ.; XIV ს-ში თავრიზის „დარ ალ-შიფა“ („განკურნების სახლი“) სამეცნ. ცენტრი და უმაღლესი სკოლა იყო.

XIX ს. II ნახ-იდან იწყება ნავთობის მოპოვებასა და გადამუშავებასთან დაკავშირებული სამეცნ. ძიება. აკად. გ. აბიხმა საფუძველი ჩაუყარა ა-ის გეოლ. შესწავლას. ქვეყნის ბუნებრივ სიმდიდრეთა გამოკვლევას დიდი ამაგი დასდეს დ. მენდელეევმა, ვ. მარკოვნიკოვმა, ი. გუბკინმა და სხვ. მეცნიერებმა. 80–90-იან წწ. განეკუთვნება პირველი აზერბ. ქიმიკოსის მ. ხანლაროვის შრომები. XIX ს. ბოლოსა და XX ს. დასაწყისისათვის ჩატარდა აფშერონის ნ.-კ. გეოლ. აგეგმვა. 1879 ვ. შუხოვმა ბაქოს სარეწებზე პირველი ნავთობსადენი ააგო, მანვე წამოაყენა აირლიფტის გამოყენების წინადადება. 1878 და 1890 იყო კრეკინგით ნავთობის ქიმ. გადამუშავების ცდები.

საბჭ. ა-ში მეცნ. განვითარების მთავარი კერა ა-ის უნ-ტი გახდა. უმაღლეს სასწავლებელთა დაარსებასთან ერთად მომრავლდა ეროვნ. სამეცნ. კადრები, შეიქმნა სამეცნ.-საწარმოო დაწესებულებები: „აზნეფთის“ გეოლ. ბიურო და ცენტრ. ქიმ. ლაბორატორია, ბაქოს საზღვაო ობსერვატორია და სხვ.; 1923 შეიქმნა ა-ის გამოკვლევისა და შესწავლის საზ-ბა — მომავალი მეცნ. აკად. ჩანასახი. მის ბაზაზე 1929 შეიქმნა ა-ის სამეცნ.-კვლ. ინ-ტი, რ-იც 1932 სსრკ მეცნ. აკად. ამიერკავკ. ფილიალის ა-ის განყ-ბად გადაკეთდა, 1935 კი — სსრკ მეცნ. აკად. აზერბ. ფილიალად. რესპუბლიკაში მეცნ. კვლევის ძირითად მიმართულებად დაისახა ნავთობთან დაკავშირებული პრობლემები, ახალ საბადოთა გამოვლენა, ნავთობის მოპოვებისა და გადამუშავების პროცესების სრულყოფა. დიდი მიღწევა იყო ნავთობის მოსაპოვებლად ბურღვის პროგრ. ტურბინული მეთოდის დანერგვა.

30-იან წწ-ში გაჩაღდა სამეცნ. კვლევა ქიმიაში, დაიწყო ნავთობის ქიმ. შედგენილობისა და მისი საწარმოო გამოყენების სისტემ. შესწავლა, დაინერგა კრეკინგ-პროცესი. ამავე პერიოდში დაიწყო ნავთობისა და მისი პროდუქტების ფიზ. თვისებების, მადნეული და არამადნეული წიაღისეულის სისტემ. შესწავლა. დადგინდა შავ, ფერად, იშვიათ და კეთილშობილ ლითონთა, ქიმ. ნედლეულისა და საშენი მასალების საბადოთა განლაგების ზოგიერთი კანონზომიერება. 20–30-იან წწ-ში ბიოლოგებმა მიზნად დაისახეს მცენარეთა და ცხოველთა რესურსების გამოვლენა. გამოქვეყნდა ა. გროსგეიმის სამტომიანი ნაშრომი „აზერბაიჯანის ფლორა“. აღსანიშნავია აგრეთვე ნაშრომები, რ-ებშიც აღწერილია კასპიის ზღვის ფაუნა. მომზადდა ორტომეული „აზერბაიჯანის სსრ მცენარეული ნედლეული“ (1942). ა-ის ქიმიკოსებმა დაამუშავეს ბენზოლისაგან საავიაციო საწვავის ძვირფასი კომპონენტების — კუმოლისა და ეთილბენზოლის მიღების ხერხები.

1945 შეიქმნა აზერბაიჯანის სსრ მეცნიერებათა აკადემია. ამავე ხანებში გეოლ.-გეოფიზ. ძიების შედეგად ა-ის ტერიტორიაზე გამოვლინდა ნავთობისა და აირის ახალი საბადოები, მ. შ. ნავთობის ზღვის საბადოები (ნეფთ-დაშლარი). განსაკუთრებული მნიშვნელობა ჰქონდა გეოლოგების მიერ აღმოჩენილ მადნეული და არამადნეული წიაღისეულის მარაგს (რკინა, კობალტი — დაშქესანში, ალუნიტები — ზაგლიქში, პოლიმეტალები — ფილიზჩაიში და სხვ.). ვითარდებოდა გეოფიზ. ძიების უმნიშვნელოვანესი დარგები: სეისმური, გრავიმეტრიული, მაგნიტური და ელექტრული. ა-ის მენავთობეებმა დაამუშავეს დახრილი ჭაბურღილების ბურღვის თეორია და დანერგეს პრაქტიკაში. ფართოდ გაიშალა ნავთობის ზღვის საბადოების კომპლ. დამუშავება და ათვისება, რისთვისაც ა-ის მეცნიერთა ჯგუფს — ე. ალიხანოვს, ა. ბილანდარლის, ბ. ჰაჯიევს, მ. ყასუმზადეს, ი. ყულიევს. მ. მამედოვს, ზ. მელიქ-თანგიევს, დ. მზარეულოვს, ვ. ნეგრეევს, ფ. სამედოვს — 1961 ლენინური პრემია მიენიჭა.

სამამულო ომის შემდეგ სწრაფად განვითარდა ნავთობქიმია, რაშიც დიდი ღვაწლი მიუძღვის აზერბ. ქიმიკოსს ი. მამედალიევს და სხვებს. ნავთობქიმ. განვითარების მნიშვნელოვანი ეტაპი ა-ში, და საერთოდ სსრკ-ში, იყო სინთეზური ეთილის სპირტის წარმოება ნავთობის ეთილენის ჰიდრატაციით. ამ ტექნოლ. პროცესის წყალობით შესაძლებელი გახდა სახამებელშემცველი პროდუქტებისგან მიღებული სპირტის ნაცვლად ტექ. მიზნისათვის გამოეყენებინათ სინთეზური ეთილის სპირტი. ა-ის ნავთობქიმ. ერთ-ერთი მნიშვნელოვანი ნაწილია ზეთებისა და სათბობების სამატის სინთეზი და გამოკვლევა. განსაკუთრებული ყურადღება ექცევა სინთეზური პროდუქტების, პირველ ყოვლისა, წინასწარ დასახული თვისებების მქონე პოლიმერების (ფისების, სინთეზური ბოჭკოსა და სხვ.) მიღებას. 1958 სკკპ ცკ მაისის პლენუმის დადგენილებასთან დაკავშირებით მონომერების ქიმია და ტექნოლოგია ერთ-ერთი ძირითადი სამეცნ. მიმართულება გახდა. ამავე პერიოდში ფართოდ გაიშალა კვლევა პოლიმერული მასალების ქიმ. და ტექნოლ. დარგში. არაორგანული და ფიზ. ქიმიის დარგში მნიშვნელოვანი იყო კატალიზატორთა და ადსორბენტთა სინთეზი, ლითონების კოროზიის კვლევა და სხვადასხვა პირობებში კოროზიისაგან ლითონების ინჰიბიტორული დაცვის შემუშავება, რესპ. მინერ. ნედლეულისა და მისი კომპლ. დამუშავების შესწავლა, იშვიათი და ფერადი ელემენტების ქიმ. და გეოქიმ., კრისტალოქიმ., ქიმ. რეაქციათა კინეტიკის შესწავლა. მნიშვნელოვანი შრომები მიეძღვნა ნახევარგამტარების ფიზიკის, ბირთვისა და ელემენტარული ნაწილაკების, მყარი სხეულების თეორიას, რადიოფიზ., თბოფიზ., მოლეკულურ ფიზიკას. ა-ის სსრ მეცნ. აკად. ფიზ. ინ-ტი წარმატებით იკვლევს სელენს, ტელურსა და მათ საფუძველზე მიღებულ გარდამქმნელებს. შემახის ასტროფიზ. ობსერვატორიას შემუშავებული აქვს მზის ფიზ. და ვარსკვლავთა ატმოსფეროს გამოკვლევის მრავალფეროვანი პროგრამა. მათემატიკურ გამოკვლევათა ძირითადი მიმართულებაა ფუნქციონალური ანალიზი და მისი გამოყენება, მყარი დეფორმირებული სხეულისა და სითხეების მექანიკა. მიმდინარეობს კვლევა კიბერნ. და გამოთვლითი ტექ. დარგში. შედგენილია ა-ის დიდმასშტაბიანი ლანდშაფტური რუკები, გამოქვეყნებულია მონოგრაფია „აზერბ. გეომორფოლოგია“ (1959) და სათანადო რუკა. დამუშავებულია ბუნების დაცვის პრობლემათა კომპლექსი, კლიმატოლ. და სინოპტიკური მეტეოროლ., ხმელეთის ჰიდროლ. საკითხები. გამოცემულია ატლასი „აზერბაიჯანის სსრ“ (1963). განსაკუთრებული მნიშვნელობა აქვს კასპიის ზღვის ჰიდროლ., ჰიდრომეტეოროლ. რეჟიმის, წყლის ბალანსის, დინებათა რეჟიმის გამოკვლევებს. გამოცემულია რვატომიანი „აზერბაიჯანის ფლორა“ (1950–61), საკვები მცენარეების სამტომიანი ცნობარი, ოთხტომიანი მონოგრაფია „აზერბაიჯანის მიკოფლორა“ (ვ. ულიანიშჩევი, 1952–67, ლენინური პრემია). სულ უფრო მეტი ყურადღება ეთმობა თანამედროვე ბიოლ. აქტუალურ პრობლემებს, რ-ებიც ეხება გენეტიკას, ბიოქიმიას, ციტოლოგიას.

ზოოლოგებმა ჩაატარეს ხერხემლიანთა ფაუნის ინვენტარიზაცია. შემუშავებულია სას.-სამ. მცენარეების, ცხოველებისა და ადამიანის მავნებლებსა და პარაზიტებთან ბრძოლის მეცნ. საფუძვლები. შესწავლილია სამხრ. კასპიის ზღვისა და რესპ. შიგა წყალსატევების იქთიოფაუნა, შემუშავებულია ძვირფასი სარეწაო თევზების ხელოვნ. მოშენების წესები. ადამიანისა და ცხოველთა ფიზიოლ. დარგში დამუშავებულია ინტერორეცეპტორების ფიზიოლ., ცოცხალ ორგანიზმზე რადიოაქტიურ ნივთიერებათა ზემოქმედების, გერონტოლოგიის საკითხები და სხვ.

გამოქვეყნებულია კოლექტ. ნაშრომი „აზერბაიჯანის სსრ ნიადაგები“ (1953) და რესპ. ნიადაგების დიდმასშტაბიანი რუკა. მრავალი ნაშრომი მიეძღვნა ნიადაგისა და ბიოსფეროს ელემენტების ურთიერთმოქმედებას. დამუშავებულია ნავთობის მრეწველობის ნარჩენთა ნიადაგის სასუქად გადამუშავების საკითხები. სელექციონერების მიერ გამოყვანილია ბამბის, ხორბლის, ბოსტნეული კულტურების, თუთის ხისა და სხვ. ახალი ჯიშები, რ-ებიც ძვირფასი სამეურნეო თვისებებით გამოირჩევიან.

მედ. დარგში კვლევითი მუშაობა მოიცავს სამხარეო პათოლ. პრობლემებს, რესპ. ბალნეოლ. რესურსებს. დიდი ყურადღება ექცევა ქირურგიასა და ანესთეზიოლოგიას, თერაპიას, ოფთალმოლოგიას, პათანატომიას, დასახლებული პუნქტების ჰიგიენას. მნიშვნელოვანი გამოკვლევებია ზოგად, სამედ., ვეტ., სას.-სამ., ნიადაგის და წყლის მიკრობიოლოგიაში, მეცხოველეობასა და ზოოტექნიკაში.

2. **საზოგადოებრივი მეცნიერებანი.** საზ. იდეების ჩანასახს ჯერ კიდევ *მაზდეანობის* მოძღვრებაში (ძვ. წ. VII ს.), უფრო გვიან კი *ზოროასტრიზმსა* (ძვ. წ. VI ს.) და მაგიზმში ვხვდებით. III–IV სს-ში აღმოცენებული მოძღვრება *მანიქეიზმი* ფეოდალიზმის ჩასახვისა და ფორმირების პერიოდის კლასთა ბრძოლის იდეოლოგიური გამოხატულება იყო. ფილოს.-რელიგ. წარმოდგენათა განვითარებასთან ერთად გროვდებოდა ისტ. ცნობები ა-ის ტერიტ-ზე მცხოვრებ ხალხთა შესახებ. VIII ს. ა-ში არაბ. თარგმანებით ეცნობოდნენ ბერძენ ფილოსოფოსებს (პლატონს, პითაგორას, არისტოტელეს და სხვ.). ამავე პერიოდში გაჩნდა ბევრი აპოკრიფული წიგნი, რ-თა ტექსტებს მიაწერდნენ ემპედოკლეს, დემოკრიტეს, არისტოტელეს და სხვ.; ამ ლიტ-რამ ნიადაგი შეუმზადა ეროვნ. ფილოს. ტრადიციის შექმნას. X ს. ფილოსოფოსთა ჯგუფში („სიწმინდის ძმები“), რ-იც თავისებურ ფილოს. ენციკლოპედიას ადგენდა, აზერბაიჯანელებიც იყვნენ. XI ს. არაბულენოვანი არისტოტელიზმის გამოჩენილი წარმომადგენელია ბაჰმანიარი, რ-იც ცდილობდა არისტოტელეს ფილოს. შერწყმას ისლამთან. XIII–XIV სს. მიჯნაზე მოღვაწეობდა *სუფიზმის* გამოჩენილი წარმომადგენელი მაჰმუდ შაბუსთარი. ა-ის შუასაუკ. აზროვნების მწვერვალია *ნიზამი განჯევის* შემოქმედება. XI–XII სს. ბევრმა აზერბ. მეცნიერმა იმოგზაურა აღმ. ქვეყნებში. მათ მნიშვნელოვანი ისტ., გეოგრ., ასტრ. და სამედ. ნაშრომები შექმნეს (ბარდაველი გეოგრაფი მაქი იბნ აჰმადი, სამართლისმცოდნე აბუბექრ მუჰამედ შირვანი და სხვ.). აღსანიშნავია თავრიზელი ისტორიკოსის ფაზლულაჰ რაშიდედინის (XIII–XIV სს.) ნაშრომი „მატიანეთა კრებული“, მუჰამედ ნახიჩევანის წიგნი „სახელმძღვანელო გადამწერისათვის“, რ-შიც მოცემულია ცნობები XIII–XIV სს. ა-ის სოც.-ეკონ. ცხოვრების შესახებ. XIV–XV სს. ახლო აღმ. ქვეყნებ-



ნავთობის მოპოვება კასპიის ზღვის აკვატორიაში (ილიჩის ყურე).

**ეკონომიკური ურთიერთობა მოკავშირე რესპუბლიკებთან**

(გააქვთ პროდუქცია, პროცენტობით)

| | |
|---|---|
| ქიმიური მრეწველობის გადამუშავებული პროდუქციისა | 78,6 |
| ფერადი მეტალურგიისა | 78,9 |
| სამთო მრეწველობისა | 66,7 |
| სათბობი მრეწველობისა | 52,6 |
| მანქანათმშენებლობისა | 34,0 |
| მსუბუქი მრეწველობისა | 41,0 |

**სასოფლო სამეურნეო სავარგულები**

(მლნ. ჰა)

| | |
|---|---|
| სულ | 4,2 |
| სახნავ-სათესი | 1,2 |
| სათიბ-საძოვარი | 2,3 |
| მრავალწლოვანი ნარგავები | 0,3 |
| ნასვენი მიწა | 0,3 |

**მნიშვნელოვანი კურორტები**

ნაფთალანი
ისტისუ
შუშა
მარდაქანი
ბილგაჰი
ბუზოვნა

ში-გავრცელდა რელიგ.-ფილოს. მოძღვრება ჰურუფიზმი, რ-ის გამოჩენილი წარმომადგენელი იყო პოეტი ნასიმი. მნიშვნელოვანი ისტ. და გეოგრ. ცნობებია XV ს. II ნახ. აზერბ. გეოგრაფის აბდურაშიდ ბაქუვის შრომებში. საინტერესოა ლოგიკის, ლიტ-რისა და აღმ. ზეპირსიტყვიერების მცოდნის თავრიზელი ბედრედინ ემირ სეიდ აჰმედ ლალავის მოღვაწეობა. იმდროინდელ აღმოსავლეთში პოპულარობით სარგებლობდა ნაშრომი ეთიკის დარგში — „ახლაგი ჯელალი" (ავტორი აზერბ. ისტორიკოსი ჯალალადინ მუჰამედ დავანი). XVI ს-ში მოღვაწეობდნენ გამოჩენილი ისტორიკოსები ჰასანბეი რუმლუ და ისქანდერ მუნში. XVII ს-ში აზერბ. ენაზე დაიწერა ქრონიკები. XVIII—XIX სს. მიჯნაზე გეოგრაფმა ჰაჯი ზეინალაბდინ შირვანიმ აღმ. ქვეყნებში იმოგზაურა და ახლო აღმ., ინდოეთისა და სხვ. ქვეყნების ისტ., ეთნოგრ. და კულტურის შესახებ ბევრი საინტერესო ცნობა შეკრიბა. საზ. აზრის ისტორიაში ახალი ეტაპი XIX ს-ში იწყება. ამ დროის გამოჩენილი მოღვაწე იყო *ბაქიხანოვი* აბას-ყული.



შემახის ობსერვატორია.

ა-ის რუსეთთან შეერთების შემდეგ გაფართოვდა კავშირი რუს. და მსოფლიოს მეცნიერებასა და კულტურასთან, გავრცელდა მარქსიზმის იდეები. XIX ს. 80—90-იან წწ. ბაქოში გაღვივდა მუშათა მოძრაობა, ჩამოყალიბდა ს.-დ. წრეები; საზ. აზრის ისტორიაში ახალი — პროლეტ. ეტაპი დაიწყო. XIX ს. ბოლოს დაიწერა პირველი მარქსისტული ისტ. ნაშრომები (ს. ეფენდიევის, ბ. კნუნიანცის, ნ. ნარიმანოვის, ი. სტალინის, ს. შაუმიანის, პ. (ალიოშა) ჯაფარიძის და სხვ.). რევ.-დემოკრ. აზრის გამოჩენილი წარმომადგენლები იყვნენ ა. საბირი, ჯ. მამედყულიზადე და სხვ.; XX ს. დასაწყისში აზერბ. მარქსისტები ებრძოდნენ რეაქციონერ თეორეტიკოსებს, რ-ებიც ცდილობდნენ მოეწყვიტათ ცხოვრებისა და პოლიტიკისაგან ფილოსოფია, ლიტ-რა და ხელოვნება. ოქტ. სოციალ. რევ. შემდეგ უდიდესი ყურადღება მიექცა მარქსისტულ ფილოს. პროპაგანდას. გამოქვეყნდა კ. მარქსისა და ფ. ენგელსის ძირითად ნაშრომთა თარგმანები. აზერბ. ენაზე გამოიცა ვ. ი. ლენინის ნაშრომთა სრული კრებული, შეიქმნა ფილოს. ტერმინოლოგია. გამოქვეყნდა კოლექტ. ნაშრომი „ნარკვევები აზერბაიჯანის ფილოსოფიის ისტორიიდან" (ტ. 1, 1966). 1967 ა-ის სსრ მეცნ. აკადემიაში შეიქმნა ფილოს. და სამართ. ინ-ტი.

ახალი გზით წარიმართა ისტ. მეცნ. განვითარება. 20-იან წწ-იდან „აზერბაიჯანის გამოკვლევისა და შესწავლის საზოგადოება" შეუდგა ისტ., ეთნოგრ. და ნუმიზმატიკის კვლევას, დაიწყო სისტემ. არქეოლ. ძიებანი. განსაკუთრებული ყურადღება მიექცა პარტიის ისტორიის შესწავლას; ამ მხრივ დიდი მუშაობა გასწია აზერბ. კპ(ბ) ცკ-თან და კპ(ბ) ბაქოს კომიტეტთან არსებულმა „პარტისმა", რ-იც 1928 პარტიის ისტ. ინ-ტად გადაკეთდა (ამჟამად აზერბ. კპ ცკ-თან არსებული პარტისტორიის ინ-ტი). 1935 სსრკ მეცნ. აკად. აზერბ. ფილიალთან შეიქმნა ისტ., ეთნოგრ. და არქეოლ. ინ-ტი. 1941 გამოქვეყნდა ამ ინ-ტის კოლექტ. ნაშრომი „აზერბაიჯანის ისტორია. მოკლე მიმოხილვა". 1958—63 გამოქვეყნდა სამტომიანი ნაშრომი „აზერბაიჯანის ისტორია".

1929 ბაქოში შეიქმნა სოც.-ეკონ. ინ-ტი და ვაჭრობისა და კოოპერაციის ინ-ტი. 1937—59 მუშაობდა კ. მარქსის სახ. ა-ის სახალხო მეურნ. სახელმწ. ინ-ტი. 1958 შეიქმნა აზერბ. სსრ მეცნ. აკად. ეკონ. ინ-ტი, 1962 — სოფ. მეურნ. ეკონ. და ორგანიზაციის სამეცნ.-კვლ. ინ-ტი, 1965 — აზერბ. სსრ საგეგმო კომიტეტთან არსებული ეკონ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტი, ხოლო 1966 — დ. ბუნიათზადეს სახ. აზერბ. სახალხო მეურნ. ინ-ტი. იურიდიული მეცნიერებაც ა-ში მხოლოდ საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ განვითარდა. იუსტიციის მუშაკთათვის გაიხსნა მოკლევადიანი კურსები, ხოლო 1927 ა-ის კომპარტიის ცკ დადგენილებით ა-ის უნ-ტის აღმოსავლეთმცოდნეობის ფაკ-ტთან დაარსდა სამართლის განყ-ბა, რ-იც 1928 იურიდ. ფაკ-ტად გადაკეთდა. 1960 შეიქმნა სასამართლო ექსპერტიზის სამეცნ.-კვლ. ინ-ტი, 1968 — აზერბ. სსრ მეცნიერებათა აკად. ფილოს. და სამართ. ინ-ტი. იურისტებმა გამოაქვეყნეს აზერბ. სახელმწ. და სამართ. ისტორიის განმაზოგადებელი ნაშრომები, მრავალი მონოგრაფია მიუძღვნეს საბჭ. სოციალ. სამართლის, სოციალ. კანონიერებისა და მოქალაქეთა უფლებების დაცვის საკითხებს.

ომამდელ ხუთწლედებში და ომის შემდგომ პერიოდში ა-ში შეიქმნა სამეცნ.-კვლ. დაწესებულებათა ფართო ქსელი. 1940 რესპუბლიკაში 70 სამეცნ. დაწესებულება იყო, 1971 კი — 156 (უმაღლესი სასწავლებლების ჩათვლით). სამეცნ.-კვლევით მუშაობას ეწევა 18 ათ-ზე მეტი მეცნ. მუშაკი, მ. შ. 93 აკადემიკოსი და აკად. წ.-კორ., 716 მეცნ. დოქტორი და 5809 მეცნ. კანდიდატი.

### XIII. ბეჭდვითი სიტყვა, რადიომაუწყებლობა, ტელევიზია

პირველი წიგნი აზერბ. ენაზე დაიბეჭდა დას. ევროპაში XVI ს. ბოლოს, შემდეგ რუსეთში XVIII ს. II ნახ-ში; თვით ა-ში კი — XIX ს. 20-იან წწ-ში, ქ. თავრიზში. XIX ს. II ნახ. ბაქოში, შემახასა და განჯაში დაარსდა პირველი სტამბები.

ა-ის პერიოდული ბეჭდვითი სიტყვის ისტორია XIX ს. 30-იანი წწ-იდან იწყება. 1832 თბილისში იბეჭდებოდა მთავრობის ოფიც. ორგანოს გაზ. „*ტფილისის უწყებანის*", ხოლო 1845 გაზ. „*კავკასიის მხარეთა უწყებანის*" დუბლიკატი აზერბ. ენაზე. 1903—05 პუბლიცისტი მეცნიერი მ. შახტახტინსკი თბილისში აზერბ. ენაზე გამოსცემდა დემოკრ. მიმართულების გაზ. „შარგი-რუსის" („რუსული აღმოსავლეთი"). 1906 მწერალმა ჯ. მამედყულიზადემ დაარსა დემოკრ. მიმართულების პირველი აზერბ. სატირული ჟურნალი „მოლა ნასრედინი" (1906—1931). 900-იანი წწ-იდან ბაქო ხდება ამიერკავკ. ბოლშევიკური პრესის ცენტრი, აქ გამოიცა პირველი ბოლშევიკური გაზეთები ეროვნ. ენებზე; 1901—02 ბაქოში ქართ. ენაზე გამოდიოდა გაზ. „*ბრძოლა*"; 1901—06 მუშაობდა არალეგალური სტამბა „*ნინა*", სადაც იბეჭდებოდა ლენინური „*ისკრა*". 1905—20 ა-ში გამოდიოდა 400-ზე მეტი ჟურნ.-გაზეთი, მ. შ. „*ბაკინსკი რაბოჩი*", „*გუდოკი*", „*ბაკინსკი პროლეტარი*".

ამჟამად ა-ში გამოდის 118 გაზეთი და 129 ჟურნალი და ჟურნალის ტიპის გამოცემა, მ. შ. გაზეთები აზერბ. ენაზე „*კომუნისტი*", „აზერბაიჯან განჯლარი" („აზერბაიჯანის ახალგაზრდობა", 1919-იდან), „ადებიათ ვა ინჯასანათი" („ლიტერატურა და ხელოვნება") და სხვ.; რუს. ენაზე — „ბაკინსკი რაბოჩი", „ვიშკა", „მოლოდიოჟ აზერბაიჯანა" (1919-იდან); ჟურნალები: „აზერბაიჯან კომუნისტი" (1939-იდან), „ქირფი" („ზღარბი", 1952-იდან), „*აზერბაიჯანი*" და სხვ.; რესპუბლიკაში არის 5 გამომცემლობა, ყოველწლიურად გამოდის 12 მლნ. ც. წიგნი.

1920 დაარსდა აზერბ. დეპეშათა სააგენტო.

პირველი რადიოგადაცემები ბაქოში 1926 დაიწყო. ტელეცენტრი მუშაობს 1956-იდან. რადიო- და ტელეგადაცემები ეწყობა აზერბ., რუს და სომხ. ენებზე (2 რადიო- და 2 ტელეპროგრამა). 1971-იდან მუშაობს ფერადი ტელევიზია.

### XIV. ლიტერატურა

ა-ის ხალხური ზეპირსიტყვიერება შორეული წარსულიდან მომდინარეობს (და მოიცავს შრომით, საწესჩვეულებო და ყოფით სიმღერებს, სამიჯნურო და საგმირო ეპოსს, ლეგენდებსა და ზღაპრებს. აზერბ. ფოლკლორში განსაკუთრებული ადგილი უჭირავს პოეზიას. მის წიაღში შეიქმნა შესანიშნავი ეპიკური თხზულებები — *დასთანები*, საგმირო-საფალავნო ძეგლები — „*დედე გორგუდის წიგნი*" (XI ს.) და „*ქორ-ოღლუ*" (XVI ს.), ნატიფი ლირიკული ლექსის სახეობანი — *ბაიათი* და *გოშმა*, აზერბ. აშუღური პოეზია (იხ. *აშუღი*) კი ერთ-ერთი მნიშვნელოვანი მოვლენაა აღმ. პოეტურ ზეპირსიტყვიერებაში.

ადრინდ. პერიოდის წერილობითი ძეგლები არ შემონახულა. არაბთა შემოსევებისა (VII ს.) და ირანის გავლენის (XI—XII სს.) შედეგად აზერბ. ლიტ-რაში დიდი ხნით დამკვიდრდა ჯერ არაბ., შემდეგ კი სპარს. ენ. ამიტომ აზერბ. ლიტ-რის წარმომადგენლად ითვლება არა მარტო ის შემოქმედი, ვინც აზერბ. ენაზე წერდა, არამედ ის აზერბაიჯანელიც, ვინც ტრადიციის თანახმად ნაწარმოებებს ქმნიდა არაბ. და სპარს. ენებზე. პირველ ცნობილ ავტორთა შორის (პოეტი ხათიბ თაბრიზი, 1030—1108; ფილოსოფოსი ბაჰმანიარი, გარდ. 1066) გამოირჩევა სახოტბო პოეზიის შესანიშნავი წარმომადგენელი *გატრან თაბრიზი*. აზერბ. ენაზე ვითარდებოდა ხალხ. ეპოსი („დედე გორგუდის წიგნი").

XII ს-ში შირვანშაჰთა და ილდეღიზიდების სამეფო კარზე განვითარდა სახოტბო პოეზია (სპარს. ენაზე). დღეს იგი ცნობილია „შირვანის სკოლის" სახელით. მისი საუკეთესო წარმომადგენლები იყვნენ *აბულ-ალა განჯევი, ფალექი შირვანი*, იზედინ შირვანი, მუჯირედინ ბაილაყანი, პოეტი ქალი *მაჰსეთი განჯევი* და სხვ.; აღნიშნული სკოლისა და შუა საუკუნეების აზერბ. ლირიკის ბრწყინვალე წარმომადგენელია *ხაკანი შირვანი*.

შუა საუკუნეების აზერბ. სპარსულ-ენოვანმა ლიტ-რამ განვითარების მწვერვალს მიაღწია გენიალური პოეტისა და მოაზროვნის *ნიზამი განჯევის* შემოქმედებაში; მისი ხუთი პოემა („ხამსე") — „საიდუმლოებათა საგანძური", „ხოსროვი და შირინი", „ლეილი და მაჯნუნი", „შვიდი მთიები", „ისქანდერ-ნამე" და ლირიკული პოეზია მსოფლიო ლიტ-რის ერთ-ერთი შედევრია. ნიზამის ქმნილებებს უდიდესი რეზონანსი ჰქონდა აღმოსავლეთში და მიბაძვათა მთელ სერიებს დაუდო საფუძველი.

XIII ს-ში მონღოლთა შემოსევებმა დააქვეითა ა-ის ლიტ. ცხოვრება. სახოტბო პოეზია შეცვალა სუფიურ-პანთეისტურმა პოეზიამ (იხ. *სუფიური ლიტერატურა*), რ-ის წარმომადგენლები არიან ზულფუგარ შირვანი (1190—1245), შამს თაბრიზი, ავჰადი მარაღალი (1275—1338), პოეტი-ფილოსოფოსი მაჰმუდ შაბუსთარი (1252—1320). XIV ს. დასაწყისში ლიტ. სარბიელზე დაწინაურდნენ ნიზამის მიმდევარი პოეტები *ასარ თაბრიზი* და *არიფ არდებილი*.

აზერბ. ენაზე შექმნილი და ჩვენამდე მოღწეული პირველი ლიტ. ნაწარმოებები XIII ს. განეკუთვნება (პოეტი იზედინ ჰასანოღლუ). ეროვნული ლიტ-რის შემდგომ აღმავლობას (XIV—XV სს.) დიდად შეუწყო ხელი ბრწყინვალე პოეტის *ნასიმის* შემოქმედებამ. იგი ისლამის დოგმების წინააღმდეგ მიმართული რელიგიურ-ფილოსოფიური მოძღვრების — ჰურუფიზმის მიმდევარი იყო; პირველმა შექმნა დივანი აზერბ. ენაზე. XV ს. ლიტ-რაში დიდი ადგილი დაიჭირა სატრფიალო და ფილოს. ლირიკამ. სეფიანთა ეპოქაში (1502—1736) ეროვნული ელემენტის გა-

ნუხრელ ზრდასთან ერთად აღმოცენდა ჰაბიბის, ჰამიდის, ბასირის, ქიშვარისა და სხვ. მწერალთა შემოქმედება, რ-იც ხალხ. პოეზიის საუკეთესო ტრადიციებს ეყრდნობოდა. XVI ს-ში მოღვაწეობდა შესანიშნავი პოეტი და მოაზროვნე, „აღმოსავლეთის ლირიკის მზე“ მუჰამედ *ფუზული,* რ-მაც დატოვა ლირ. ლექსების სამი კრებული არაბ., სპარს. და აზერბ. ენებზე, პოემები „ლეილი და მაჯნუნი“, „ბანგი და ღვინო“, „ხილთა ქება“ და სხვ., პირველი პროზაული ნაწარმოები „სამდურავის წიგნი“. ფუზულის სახელს უკავშირდება აზერბ. სალიტ. ენის საბოლოო ჩამოყალიბება. ამავე პერიოდში გაიზარდა ინტერესი ლიტ-რის ისტ. შესწავლისადმი, შეიქმნა კრებულები, კომენტარები, ანთოლოგიები (*თეზქერე*).

XVI ს. ბოლოსა და XVII ს. დასაწყისში თურქთა შემოსევების გამო ოფიციალური ლიტ. ცხოვრება რამდენადმე შეფერხდა, მაგრამ ვითარდებოდა ხალხური პოეზია. ამ პერიოდში საბოლოოდ ჩამოყალიბდა რომანტიკული დასთანები — „*აშულ-ყარიბი*“, „შაჰ-ისმაილი“, „*ასლი და ქერემი*“, ეპოსი „ქოროღლუ“ და სხვ.; აღორძინდა აშუღური პოეზია (აშულ-ყურბანი, სარი-აშული, აბას თუფარგანლი და სხვ.). ყველაფერმა ამან ლიტ-რაზეც იქონია გავლენა — მოხდა მისი დემოკრატიზაცია. ამ მხრივ აღსანიშნავია პოეტების *საიბ თაბრიზის, გოვსი თაბრიზისა* და *მასიჰი შირვანის* შემოქმედება.

XVIII ს-იდან აზერბ. ლიტ-რაში თვისებრივი ცვლილებები მოხდა. გაიზარდა ინტერესი პოლიტიკური ცხოვრებისადმი (შაქირ შირვანი, ნიშათ შირვანი, მაჰჯურ შირვანი), ყოფითი თემებისადმი. აღმოსავლურ პოეზიაში გაბატონებულ მაღალფარდოვან სტილსა და რელიგიურ-რომანტიკულ მანერას სულ უფრო ხშირად ენაცვლებოდა ასახვის რეალისტური ხერხები. ეს ტენდენციები მკაფიოდ იჩენდა თავს *ვიდადისა* და, განსაკუთრებით, *ვაგიფის* შემოქმედებაში. მათი ქმნილებები ხალხური, კერძოდ, აშუღური პოეზიის დემოკრ. სულისკვეთებით იყო გამსჭვალული და აზერბ. კლასიკურ პოეზიაში ხალხურობის, რეალისტური მიმართულების გაძლიერების მნიშვნელოვან მისიას ასრულებდა.

ა-ის რუსეთთან შეერთებამ XIX ს. დასაწყისში ძირეულად შეცვალა აზერბ. ლიტ-რის განვითარების პროცესი. თანდათანობით დაიწყო დამკვიდრება რეალიზმმა. აზერბ. ინტელიგენცია რუს. და ევრ. კულტურას დაეწაფა. სწორედ ამ პერიოდში გამოვიდა საზოგადოებრივ ასპარეზზე განმანათლებელთა შესანიშნავი პლეადა: აბას-ყული *ბაქიხანოვი,* ისმაილ-ბეი გუთგაშენლი (1806—1861), მირზა შაფი *ვაზეჰი,* ყასიმ-ბეი *ზაქირი;* ბაქიხანოვის მხატვრულმა სიტყვამ და მეცნიერულმა შრომებმა, ვაზეჰის პოეზიამ, ზაქირის მკვეთრმა სატირამ ღრმა კვალი გაავლო ა-ის საზ. ცხოვრებაში.

XIX ს. შუა წწ-ში მოღვაწეობდა დიდი აზერბ. განმანათლებელი, საზ. მოღვაწე, აზერბ. ლიტ-რაში რეალიზმის ფუძემდებელი, პირველი აზერბ. დრამატურგი მირზა ფათალი *ახუნდოვი*. მისმა შემოქმედებამ დიდად შეუწყო ხელი დემოკრ. ტენდენციების მომძლავრებას არამარტო ა-ის, არამედ მეზობელი აღმ. ქვეყნების საზ. ცხოვრებაში. მისი გავლენით წერდნენ პოეტები და მწერლები *სეიდ აზიმ შირვანი,* ნაჯაფ-ბეი *ვეზიროვი,* ჰასან-ბეი ზარდაბი და სხვ.; დრამატურგიის განვითარებაში შემდგომ თავიანთი წვლილი შეიტანეს ნარიმან *ნარიმანოვმა,* აბდურაჰიმ *ჰაგვერდიევმა,* სულეიმან სანი *ახუნდოვმა* და ჯალილ *მამედყულიზადემ,* რ-თა შემოქმედებამ საბოლოოდ დაამკვიდრა აზერბ. ლიტ-რაში რეალისტური მეთოდი და გზა გაუხსნა კრიტ. რეალიზმის აღმოცენებას.

1905 წ. რევოლუციამ დიდი როლი შეასრულა აზერბ. ხალხის ცხოვრებაში. ამ პერიოდის ლიტ. მოღვაწეები მჭიდროდ დაუკავშირდნენ მშრომელი მასების მოძრაობას. ინტენსიურად ვითარდებოდა პუბლიცისტიკა (ჟურნ. „მოლა ნასრედინი“, სადაც თანამშრომლობდნენ ჯ. მამედყულიზადე, აგრეთვე გამოჩენილი სატირიკოსი მირზა ალექბერ *საბირი*). ამავე პერიოდში, რეალიზმის პარალელურად, ვითარდება რომანტიკული ნაკადი, რ-ის პროგრ. ფრთის საუკეთესო წარმომადგენლები იყვნენ აბას საჰათ *მეჰდიზადე,* მუჰამედ *ჰადი* (1879—1919) და *ჰუსეინ ჯავიდი*. აღმავლობის გზაზე იდგა ლიტ. კრიტიკაც. ფრიდუნ-ბეი *ქოჩარლის* შრომამ „მასალები აზერბაიჯანული ლიტერატურის ისტორიიდან“ მნიშვნელოვანი როლი შეასრულა აზერბ. ლიტერატურათმცოდნეობის განვითარებაში.

საბჭოთა ლიტერატურა. ა-ში საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ ახალი, სოციალ. ლიტ-რის შექმნის პროცესი მიმდინარეობდა ნაციონალიზმთან, პანთურქიზმთან, ძველ ესთეტიკურ თეორიებთან მწვავე ბრძოლაში. ამ ბრძოლის გადატანა მოუხდა მწერალთა უფროს თაობას — ჯ. მამედყულიზადეს, ა. ჰაგვერდიევს, ს. ს. ახუნდოვს, მ. ს. *ორდუბადის* და სხვ.; 20-იან წწ. აზერბ. ლიტ-რა კლასობრივი ბრძოლის გამწვავების რთულ პირობებში ვითარდებოდა. მწერალთა ერთი ნაწილი ოპოზიციაში ჩაუდგა ცხოვრების ახალ, ღრმა სოც.-პოლიტიკურ ძვრებს, ნაწილი კი რთულ შინაგან წინააღმდეგობათა დაძლევისა და შემოქმედებითი გარდატეხის ხანგრძლივი პერიოდის შემდეგ სოციალ. რეალიზმის პოზიციებზე დადგა (ჰუსეინ ჯადიდი, აჰმედ *ჯავადი*); მწერლობის პროგრესულმა ნაწილმა კი თავიდანვე მტკიცედ იტვირთა სოციალისტური აზერბ. ლიტ-რის დაფუძნებისა და განვითარების, ცხოვრების ახალ ტენდენციათა ასახვისა და მათ შესატყვისად წარსულის გადაფასების მისია. ამ პერიოდში აქტიურად მოღვაწეობდნენ პოეტი ალი ნაზმი, პროზაიკოსები თ. შაჰბაზი, ს. ჰუსეინი, ი. ჩამენზემინლი, ბ. თალიბლი და სხვ.; 1926 ახალგაზრდა თაობამ ჩამოაყალიბა პროლეტ. მწერლობის გაერთიანება „წითელი კალმები“, რ-შიც შედიოდნენ პოეტები *სულეიმან რუსტამი,* მ. *მუშფიგი, მამედ რაჰიმი,* პროზაიკოსები ა. აბულჰასანი და სხვ.; ამ მოძრაობაში აქტიურად ჩაებნენ *სამედ ვურღუნი, მეჰდი ჰუსეინი, რასულ რზა*. მათმა შემოქმედებამ აზერბ. ლიტ-რაში სოციალ. რეალიზმის მეთოდი დაამკვიდრა.

30-იანი წწ. აზერბ. ლიტ-რაში მნიშვნელოვანი პერიოდია. შეიქმნა სულეიმან რუსტამის „ჩაპაევი“, სამედ ვურღუნის „კომკავშირული პოემა“, მ. მუშფიგის „ძია ჯაბი“, მამედ რაჰიმის „უკვდავი გმირი“ და სხვ.; პირველი საბჭ. რომანები შექმნეს მ. ს. ორდუბადიმ, ა. აბულჰასანმა, მეჰდი ჰუსეინმა, *მირ ჯალალმა*.

1932 დაარსდა აზერბ. საბჭ. მწერალთა კავშირი. ლიტ-რის განვითარებაში მნიშვნელოვანი როლი შეასრულა ჟურნ. „მაარიფ ვა მადანიათმა“ („განათლება და კულტურა“; 1953-იდან — „აზერბაიჯანი“) და გაზ. „ადაბიათ ვა ინჯასანათმა“ („ლიტერატურა და ხელოვნება“). დიდი სამამულო ომის პერიოდის აზერბ. ლიტ-რა გამსჭვალულია მაღალი პატრიოტულ-მოქალაქეობრივი გრძნობით, ფაშიზმის სიძულვილით და გამარჯვების ურყევი რწმენით. ომის შემდგომ პერიოდში დამკვიდრდა ქვეყნის აღდგენის, შემდგომი განვითარებისა და კომუნისტური მშენებლობის თემატიკა. შეიქმნა რომანები: მ. იბრაჰიმოვის „დადგება დღე“, „დიადი დასაყრდენი“, მეჰდი ჰუსეინის „აფშერონი“, ს. რაჰიმოვის „შამო“, ა. ვალიევის „გულშენი“; სამედ ვურღუნის, ს. *რაჰმანის*, მ. იბრაჰიმოვის, ი. ეფენდიევის პიესები; პოემები: მამედ რაჰიმის „ლენინგრადის თავზე“, სამედ ვურღუნის „ლაპარაკობს ზანგი“, „ეპოქის მედროშე“, რასულ რზას „ლენინი“, სულეიმან რუსტამის „ორი ნაპირი“; ლიტ. ასპარეზზე გამოვიდა ახალი ნიჭიერი თაობა: პოეტები — ბ. ვაჰაბზადე, ნ. *ჰაზრი*, მ. დილბაზი, ჰ, ჰუსეინზადე, ა. ბაბაევი, ი. საფარლი, ბ. აზეროღლუ, კ. ყასუმზადე, ა. ქურჩაილი, ალი ქერიმი, ა. ზეინალი; პროზაიკოსები — ი. ჰუსეინოვი, ბ. ბაირამოვი, ს. ვალიევი და მრავალი სხვ., რ-თა შემოქმედებამ მაღალი მოქალაქეობრივი პათოსით, პროგრ. იდეებითა და ახალი ფერებით გაამდიდრა ეროვნ. ლიტ-რა.



შეიხ საფიადინის მავზოლეუმი. არდებილის კომპლექსი, XVI ს.

აზერბ.-ქართ. ლიტ. ურთიერთობას მრავალსაუკუნოვანი ტრადიცია აქვს. აზერბ. მწერალთა ნაწარმოებებში საქართველო იხსენიება ჯერ კიდევ XII ს-ში (ფალექი შირვანი, ხაკანი შირვანი, ნიზამი განჯევი), თავის მხრივ, საქართველოში კარგად იცნობდნენ იმდროინდელი აზერბ. სპარსულენოვან ლიტ-რას (რუსთაველი და ჩახრუხაძე ასახელებენ ნიზამის გმირებს). ლიტ. ურთიერთობის განვითარებაში მნიშვნელოვანი როლი შეასრულა აშუღურმა პოეზიამ, პოეტებმა ვიდადიმ და ვაგიფმა. XIX ს. თბილისში მოღვაწეობდნენ, საქართველოზე წერდნენ და ქართველ მწერლებთან მეგობრობდნენ მ. ფ. ახუნდოვი, ა. ბაქიხანოვი, მირზა შაფი ვაზეჰი და სხვები. ქართველი და აზერბ. ხალხების მეგობრობა და ლიტ. ურთიერთობა კიდევ უფრო განმტკიცდა საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ. საქართველოს თემას დიდი ყურადღება დაუთმეს პროზაიკოსებმა ა. *თალიბზადემ,* ი. ჩამანზამინლიმ, მეჰდი ჰუსეინმა და სხვ.; პოეტებმა სამედ ვურღუნმა, სულეიმან რუსტამმა და მამედ რაჰიმმა. ამავე პოეტებმა 1937 თარგმნეს „ვეფხისტყაოსანი“.

*ლიტ.*: აზერბაიჯანელი პოეტები. [კრებული], თბ., 1972; აზერბაიჯანული მოთხრობები, თბ., 1957; სომხური და აზერბაიჯანული ლიტერატურის ქრესტომათია, თბ., 1968; ფ ა ლ ა ვ ა კ., აზერბაიჯანული და ქართული კულტურული ურთიერთობისათვის, თბ., 1966; მ ი ს ი ვ ე, მირზა ფათალი ახუნდოვი, თბ., 1968; მ ი ს ი ვ ე, ნიზამი, თბ., 1964; ჯ ა ვ ე ლ ი ძ ე ე., ფუზული, თბ., 1972; А л и е в а Д., Из истории азербайджанско-грузинских литературных связей, Баку, 1958; Антология азербайджанской поэзии, т. 1—3, М., 1960; А р и ф М., История азербайджанской литературы, Баку, 1971; მ ი ს ი ვ ე, Литература азербайджанского народа, Баку, 1958; Б е р т е л ь с Е. Э., Низами и Фузули, М., 1962; К а с и м з а д е Ф., Очерки по истории азербайджанской литературы XIX в., Баку, 1962; Низами, Хакани, Руставели, Тб., 1966; Очерк истории азербайджанской советской литературы, М., 1963; Э р а д з е Л. У., Азербайджанские писатели и Грузия (автореферат), Тб., 1971; Азәрбајҹан әдәбијјаты тарихи, ҹ.1-3, Бакы, 1957—60; Азәрбајҹан совет әдәбијјаты тарихи, ч. 1—2, Бакы, 1967; А р а с л ы һ., XVII—XVIII әср Азәрбајҹан әдәбијјаты тарихи, Бакы, 1956; Г а с ы м з а д ә Ф., XIX әср Азәрбајҹан әдәбијјаты тарихи, Бакы, 1956; Т а л ы б з а д ә К., XX әср Азәрбајҹан әдәби тәнгиди, Бакы, 1966.

### XV. არქიტექტურა და სახვითი ხელოვნება

ხელოვნებისა და ხუროთმოძღვრების უძველესი ძეგლები ა-ის ტერიტორიაზე ძვ. წ. VIII—VI ათასწლ. განეკუთვნება, მაგ., გამოსახულებანი კლდეზე გობუსტანში, ქულთეფეს (ნახიჩევანთან) გათხრების დროს ნაპოვნი ქვისა და თიხის ფიგურები. მრავლად არის შემორჩენილი *მენჰირები, დოლმენები* და *კრომლეხები*. I ათასწლ.

ნ. ა ბ დ უ რ ა ჰ მ ა ნ ო ვ ი. მეცხვარე. 1951. ტრეტიაკოვის გალერეა. მოსკოვი.





ს უ ლ ე ი მ ა ნ მუჰამედი. უფლისწულის პორტრეტი. XVI ს. სალტიკოვ-შჩედრინის სახ. საჯარო ბიბლიოთეკა. ლენინგრადი.





აზერბაიჯანული ხალიჩები.

განეკუთვნება უზარმაზარი ქვის ლოდებით აშენებული ციკლოპური თავდაცვითი ნაგებობანი გადაბეის რ-ნში და სხვ.; გამოყენებითი ხელოვნების მაღალ დონეს მოწმობს ძვ. ა-ის ტერიტორიაზე აღმოჩენილი ბრინჯაოს სხვადასხვაგვარი ნაკეთობა (ძვ. წ. IX—VII სს.). ამ ხანებში და ძვ. წ. VII—VI სს-ში აღმოცენდა ბევრი ქალაქი, აშენდა ე. წ. ანტიკური ტიპის თავდაცვითი და საცხოვრებელი ნაგებობები.

ძვ. წ. უკანასკნელი და ახ. წ. I ს. ხელოვნება, უპირატესად ა-ის ჩრდ. ოლქებში (კავკ. ალბანეთი), წარმოდგენილია ლითონის მხატვრული ნაკეთობებით, მცირე პლასტიკით, შავად მოჭიქული მოხატული კერამიკითა და მინის ჭურჭლით. შემორჩენილია ქ. კაბალის და ჩირაღყალის ციხესიმაგრის (VI ს.), აგრეთვე საკულტო ნაგებობათა ნანგრევები, მ. შ. სოფ. გუმის ბაზილიკური და სოფ. ლექითის (V—VI სს., რიყის ქვა, კირქვა, აგური) მრგვალი ტაძრები, რ-ებიც ამ პერიოდის საქართვ. და სომხ. არქიტექტურის მსგავს ძეგლებთან ერთად ამიერკავკ. მხატვრულ წრეს მიეკუთვნება; საინტერესოა სატაძრო კომპლექსის ნანგრევები მინგეჩაურში (VII ს., ალიზი). არაბთა მიერ ა-ის დაპყრობისა (VII ს.) და ისლამის გავრცელების შემდეგ გაჩნდა ახალი ტიპის ნაგებობანი (მეჩეთები, მინარეთები, მედრესეები, მავზოლეუმები), ხოლო სულიერ არსებათა გამოსახვის შეზღუდვამ უმთავრესად დეკორაციული ხელოვნების ორნამენტული ფორმების განვითარება განაპირობა. ხალიფატის დასუსტების შედეგად (IX—X სს.) ა-ში შეიქმნა მრავალი პატარა სახელმწიფო, სადაც ჩამოყალიბდა ხუროთმოძღვრულ-სამხატვრო სკოლები (არანის, ნახიჩევანის, შირვან-აფშერონის, მოგვიანებით თავრიზისა). იმ პერიოდის დიდი ქალაქები — ბარდავი, არდებილი, ბელაქანი, განჯა, თავრიზი, ბაქო, შემახა და სხვ. შედგებოდა შიდაციხისა და მჭიდროდ დასახლებული საცხოვრებელი და სავაჭრო-სახელოსნო უბნებისაგან. საცხოვრებელ კვარტალებში („მაჰალე") განლაგებული იყო აბანოები, მეჩეთები, მედრესეები და სხვ. საზ. და საკულტო ნაგებობანი. ნახიჩევანის ხუროთმოძღვრული სკოლის მწვერვალია იუსუფ *ქუსეირ-ოღლუს* და *მომინე-ხათუნის* მავზოლეუმები (ხუროთმოძღვარი აჯემი აბუბექრ-ოღლუ, XII ს.); შირვან-აფშერონის სკოლის ძეგლებიდან აღსანიშნავია *სინიხ-ყალას* მინარეთი (XI ს.) და „ყიზ-ყალასი" („ქალწულის კოშკი") ბაქოში (XII ს.); მარდაქანის (XIII—XIV სს.), ნარდარანისა და რამანის (XIV ს.) კოშკები; ბაქოს ყურეში ჩაძირული გამაგრებული ნაგებობა ე. წ. „*ბაილის ქვები*" (XIII ს.), ფირ-ჰუსეინის სახელგანთქმული, მოხატული შორენკეცებით შემკული აკლდამის ირგვლივ გაშენებული საკულტო კომპლექსი — *ხანაგა* მდ. ფირსაათზე (XIII—XIV სს.). შირვანის სკოლის უმაღლესი მიღწევაა შირვანშაჰების სასახლის კომპლექსი (ბაქო). შირვანის სკოლის ძეგლებისათვის დამახასიათებელია ქვის კონსტრუქციები (კედლების წყობა და მოპირკეთება, გუმბათი, კამარა), დახვეწილი ორნამენტი და ლაკონურად გადაწყვეტილი სივრცობრივ-მოცულობითი კომპოზიციები. თავრიზის სკოლიდან აღსანიშნავია აგურით ნაგები და მაიოლიკით მოპირკეთებული თავრიზის „ცისფერი მეჩეთი" (XV ს.) და შეიხ საფიადინის კომპლექსი არდებილში (XVI ს.). XVII ს. ძეგლებია: მეჩეთი და ცისფერი მაიოლიკით მოპირკეთებული საკულტო კომპლექსი განჯაში, მავზოლეუმების კომპლექსი შემახის მახლობლად, მეჩეთი ნარდარანში და სხვ.; XVIII ს-ში ქვეყნის დაქუცმაცებისა და ეკონ. დაქვეითების შედეგად მონუმენტური ხუროთმოძღვრება ფეოდ. სამფლობელოთათვის აუცილებელი თავდაცვითი ობიექტებისა და სასახლეთა მშენებლობით შემოიფარგლა.

IX—X სს-ში ძირითადად კერამ. და ლითონის ნაკეთობებს ამზადებდნენ. XVI—XVII სს. თავრიზისა და არდებილის სასახლეთა კარის სახელოსნოებში მხატვრულ ქსოვილებსა და ხალიჩებს ქსოვდნენ.

ა-ის ფერწერის განვითარების მრავალსაუკუნოვან ისტორიაში მნიშვნელოვანი ადგილი უჭირავს თავრიზის მინიატიურის სკოლას, რ-ის თვალსაჩინო წარმომადგენლები იყვნენ სეიდ აჰმედი, სულთან მუჰამედი, მუჰამედი, სადიგ-ბეი აფშარი. სკოლის ტრადიციებს სრულყოფდნენ სახელმოხვეჭილი მხატვრები: ბეჰზადი ჰერათელი, აღამირექ ისფაჰანი და სიაუშ ქართველი. შუა საუკ. დეკორ. ფერწერის მაღალმხატვრული ნიმუშია შაქის ხანების სასახლის კედლის მოხატულობა.

XIX ს. II ნახ-ში კედლის სიუჟეტურ მხატვრობაში ტრად. დეკორაციული და ბრტყელი ფერწერის გვერდით თავი იჩინა რეალისტური ფერწერის ნიშნებმა, რაც გამომჟღავნდა ფორმის მოცულობითი მოდელირებისა და პორტრეტული მიმსგავსების ცდაში (მირზა გადიმ ირევანი, მირ მოხსუნ ნავაბი, უსტა ღანბარ ყარაბაღი). 1900—10 სამოღვაწეო სარბიელზე გამოდიან რეალისტურ-დემოკრ. მიმართულების მხატვრები (სატირული გრაფიკის ფუძემდებელი ა. აზიმზადე და ფერმწერი ბ. ქანგარლი), რ-ებმაც საფუძველი ჩაუყარეს აზერბ. საბჭ. სახვ. ხელოვნებას.

საბჭ. ეპოქაში დაიწყო ა-ის არქიტ., სახვ. და დეკორ.-გამოყენებითი ხელოვნების აღმავლობა. არქიტ. განვითარების პირველი ნაბიჯები დაკავშირებული იყო მუშათა დასახლებებისა და ბაქოს ნავთსარეწი რ-ნების მშენებლობასთან. განვითარების გზაზე ა-ის არქიტექტურას უხდებოდა ფორმალიზმის ზოგიერთი გამოვლინების დაძლევა. ამ პერიოდში დაიწყო ეროვნ. არქიტ. მემკვიდრეობის ათვისება. 30-იანი წწ. არქიტ. წინაშე ძირითადად ქალაქთმშენებლობის ამოცანები იდგა. პირველი ხუთწლედების ხელოვნებისათვის დამახასიათებელი ნიშნები განსაკუთრებით მკაფიოდ გამოვლინდა არქიტ. ს. დადაშევისა და მ. ჰუსეინოვის შემოქმედებაში. ომის შემდეგ ბაქოში აშენდა მთავრობის სახლი (1952, არქიტ. ლ. რუდნევი და ვ. მუნცი), აზერბ. სსრ მეცნ. აკად. შენობათა კომპლექსი (1960-იანი წწ., არქიტ. მ. ჰუსეინოვი), ბაქოს მეტროპოლიტენის სადგურები (გაიხსნა 1967, არქიტ. მ. ჰუსეინოვი, კ. სენჩიხინი, ე. ყასიმზადე, გ. კანუკოვი) და სხვ. შენობები. 20—30-იან წწ-ში მნიშვნელოვნად განვითარდა გრაფიკა (ა. აზიმზადე, ე. ჰაჯიევი, ი. ახუნდოვი, გ. ხალიგოვი და სხვ.), 30—40-იან წწ-ში — ქანდაკება (ფ. საბსაი, ფ. აბდურაჰმანოვი, ჯ. გარიაღდი და სხვ.) და განსაკუთრებით ფერწერა (ს. სალამზადე, ს. ბაჰლულზადე, ბ. მირზაზადე, თ. თაღიევი და სხვ.). შესამჩნევ წარმატებებს მიაღწია თეატრ.-დეკორ. (რ. მუსტაფაევი, ს. შარიფზადე, ნ. ფათულაევი, ი. სეიდოვა, ქ. ქაზიმზადე და სხვ.) და დეკორ.-გამოყენებითმა ხელოვნებამ (ლ. ქერიმოვი და სხვ.). უნდა აღინიშნოს, რომ 40—50-იან წწ-ში გარეგნული ეფექტებისადმი სწრაფვამ შეაფერხა ა-ის ხელოვნების განვითარება.

50-იანი წწ. ბოლოს და შემდგომ პერიოდში ეგზოტიკური ყოფითი დეტალებისადმი ინტერესის ნაცვლად თავი იჩინა ეროვნ. მხატვრული ტრადიციებისადმი ღრმა და გააზრებულმა ინტერესმა. ამ პერიოდში ზემოხსენებული მხატვრების გარდა მოღვაწეობდნენ ო. ელდაროვი და თ. მამედოვი (მონუმენტური ქანდაკება), მ. რაჰმანზადე, ა. რზაყულიევი, ო. სადიხზადე და სხვ. (გრაფიკა). ა-ის ფერწერული სკოლა მკაფიო თავისებურებით ხასიათდება. მის სახეს უფროსი თაობის მხატვრებთან ერთად განსაზღვრავენ სამოღვაწეო ასპარეზზე 50—60 წწ-ში გამოსული მხატვრები მ. აბდულაევი, ბ. მირზაზადე, ნ. აბდურაჰმანოვი, ა. ჯაფაროვი, ნ. ყასუმოვი, თ. ნარიმანბეიოვი, თ. სალაჰოვი, ვ. სამედოვა და სხვ.

ა-ში არის აზერბ. პოლიტექნიკური ინ-ტის არქიტ.-სამშენებლო ფაკ-ტი, ა. აზიმზადეს სახ. აზერბ. სამხატვრო სასწავლებელი, მ. ალიევის სახ. ხელოვნების ისტორიის ინ-ტის გამოყენებით-დეკორ. ხელოვნების ფაკ-ტი. 1936 ბაქოში შეიქმნა აზერბ. სსრ არქიტექტორთა კავშირი, 1940 — აზერბ. სსრ მხატვართა კავშირი.

*ლიტ.*: Искусство Азербайджана, т. 1—12, Баку, 1949—68; К а с и м з а д е Э., Проблемы развития азербайджанской советской архитектуры на современном этапе, Баку, 1967.

### XVI. მუსიკა

ა-ის მუს. კულტურის შესახებ უძველეს ცნობებს გვაწვდის ძვ. წ. V—III ათასწლ. კლდეზე შესრულებული გამოსახულებები. გობუსტანში შემორჩენილია ქვის ხანის დასარტყამი მუს. საკრავი „გავალ-დაში" („ქვა-დაფი"). არქეოლ. გათხრებისას აღმოჩენილი მუს. საკრავები (მინგეჩაურის ტერიტორიაზე) და ხალხ. თქმულებები ადასტურებს აზერბ. მუს. კულტურის არსებობას შორეულ წარსულში. საუკუნეების მანძილზე აზერბ. მუსიკა არსებობდა და ვითარდებოდა ხალხ. ხელოვნების ფარგლებში და ქმნიდა მელოდიის კლასიკურ ნიმუშებს, რ-ებიც გამოირჩეოდნენ ფაქიზად დამუშავებული კილო-ინტონაციური წყობითა და რიტმიკით. ვოკალურ-ინსტრუმენტული ფორმები მრავალხმიანობის არსებით ელემენტს შეიცავს. განსაკუთრებით ფართოდ გავრცელებულია ეროვნ. ცხოვრების სხვადასხვა მხარის მრავალმხრივად ამსახველი ხალხ. სასიმღერო ხელოვნება. ა-ის მუს. ფოლკლორში ცალკე უნდა გამოიყოს საცეკვაო მუსიკა. აზერბ. მუს. საკრავებია: თარი, საზი, ჯანონი, უდი (სიმებიან-ჩამოსაკრავი ჯგუფი), ქამანჩა (სიმებიან-ხემიანი), თუთექი, ბალაბანი, ზურნა (სასულე), ნაღარა, გოშა-ნაღარა, დაფი (დასარტყამი) და სხვ.

*აშულთა* ხელოვნება იმპროვიზაციული ხასიათისაა და ექვემდებარება გარკვეულ სტილისტურ ნიშნებს (მოკლე მისამღერის, ზოგჯერ ერთი ბგერის მრავალგზისი ზუსტი ან ვარიაციული განმეორება, მელოდიის მცირე დიაპაზონი და სხვ.). არსებობს მრავალი კლასიკური აშუღური მელოდია, რ-თაგან თითოეულს შეიძლება სხვადასხვა ტექსტი შეეწყოს. აშუღები საზზე ამღერებენ დასთანებს (გმირულს, ლირიკულს) და სიმღერა-დიალოგებს — დეიშმეს. წარსულის აშუღებიდან ცნობილი არიან ყურბანი, აბას თუფარგანლი, ალესქერი; თანამედროვეთაგან — ასად რზაევი, მირზა ბაირამოვი, შამშირ გოჯაევი, ისლამ იუსუფოვი და სხვ.

ტრად. აზერბ. მუსიკა კილოების განვითარებულ სისტემაზეა დაფუძნებული. განსაკუთრებით გავრცელებული კილოებია რასტი, შური, სეგაჰი. მათგან შური აშუღური მუსიკის ინტონაციური საფუძველია. ამ კილოებს ჯერ კიდევ შუა საუკ. შეისწავლიდნენ მუსიკის თეორეტიკოსები საფიადინ აბდულმომინ ალ-ურმავი და აბდულგადირ მარაღაი, რ-თაც დაწერეს თეორიული ტრაქტატები კილოების, მუს. ფორმების, მუს. და პოეტური ტექსტების ურთიერთკავშირის შესახებ. აზერბ. ტრად. მუსიკის ძირითადი 7 კილოს სახელწოდებები დაერქვა *მუღამებს*.

მუღამებს ასრულებენ ვოკალურ-ინსტრუმენტული ანსამბლები პროფ. მუსიკოსთა ასეთი შემადგენლობით: ხანენდე — მომღერალი, საზანდარი — თარის დამკვრელი, ქამანჩისა და დაფის დამკვრელები. მუღამების ტექსტებად ძირითადად კლასიკოს პოეტთა ლექსებია გამოყენებული. მუღამების ცნობილი შემსრულებლები იყვნენ მომღერლები გ. გუსი, ქეჩაჩი მამედი, ი. აბდულაევი, ჯ. გარიაღდი, მ. ბეიბუთოვი, მ. ამიროვი, ს. შუშინსკი, ზ. ადიგოზალოვი, მეთარეები სადიხ ასად-ოღლუ ანუ სადიხჯანი (თარის რეკონსტრუქტორი და ამ საკრავის დამკვრელთა თანამედროვე სკოლის დამაარსებელი), ყ. პრიმოვი, მ. მანსუროვი, ა. ბაქიხანოვი (XIX—XX სს.); ახალ თაობას ეკუთვნიან მომღერლები ხ. შუშინსკი, ს. გადიმოვა, შ. ალექფეროვა, ა. ალიევი, მეთარეები — ბ. მანსუროვი, ე. დადაშევი, ჰ. მამედოვი და სხვ.

XX ს. დასაწყისში უ. ჰაჯიბეკოვმა საფუძველი ჩაუყარა თანამედროვე პროფ. აზერბ. მუსიკას. მისმა პირველმა ოპერამ „ლეილი და მაჯნუნმა“ (დაიდგა 1908) დასაბამი მისცა მუღამურ ოპერას. ამავე ჟანრს განეკუთვნება უ. ჰაჯიბეკოვის სხვა ოპერებიც, მ. შ. „ასლი და ქერემი“ (დაიდგა 1912), მ. მაგომაევის „შაჰ-ისმაილი“ (დაიდგა 1919), ზ. ჰაჯიბეკოვის „აშულ-ყარიბი“ (დაიდგა 1916). უ. ჰაჯიბეკოვს ეკუთვნის 3 ოპერეტა, რ-თაგან განსაკუთრებით პოპულარულია „არშინ-მალ-ალან“ (დაიდგა 1913). ეროვნული მუს. თეატრის პირველი წარმომადგენლები იყვნენ დირიჟორი მ. მაგომაევი, ოპერისა და დრამის არტისტები ჰ. სარაბსკი, მ. თერეყულოვი, მ. ბაღიროვი, ჰ. ჰაჯიბაბაბეიოვი და სხვ.

ა-ში საბჭ. წყობილების დამყარების შემდეგ იწყება მუს. შემოქმედების აღმავლობა. შეიქმნა კონსერვატორია (1921), მუს. ტექნიკუმი და სკოლები, მუს. გამომცემლობა (1923). 1926 უ. ჰაჯიბეკოვმა ჩამოაყალიბა პირველი აზერბ. მრავალხმიანი გუნდი, 1931 — ხალხ. საკრავთა პირველი ნოტებიანი ორკესტრი.

შეიქმნა მუსიკალური სკოლა-ათწლედი, ფილარმონია (ბაქოსა და კიროვაბადში), აზერბ. სახელმწიფო გუნდი და სხვ. მუს. კოლექტივები; 1938 კი — სიმფონიური ორკესტრი. 1920-იან წწ-ში ვითარდება მასობრივი სიმღერა (უ. ჰაჯიბეკოვი და მ. მაგომაევი). საფუძველი ეყრება ეროვნულ რომანსს (ა. ზეინალი). აზერბ. მუსიკალურ ცხოვრებაში მნიშვნელოვანი მოვლენა იყო რ. გლიერის ოპერის „შაჰსენემის“ დადგმა ბაქოში (1927, II რედ. 1934).

აზერბ. მუსიკა 1934—40 დიდ აღმავლობას განიცდის. ამ წლებში დაიწერა ოპერები მ. მაგომაევის „ნარგიზი“ (დაიდგა 1935), ეროვნ. მუსიკის კლასიკური ნიმუში, უ. ჰაჯიბეკოვის „ქოროღლუ“ (დაიდგა 1937); პირველი აზერბ. ბალეტი ა. ბადალბეილის „ქალწულის კოშკი“ (დაიდგა 1940); ს. რუსტამოვის მუსიკალური კომედია „ხუთმანეთიანი სარძლო“ (დაიდგა 1938) და სხვ.; ვოკალური ხელოვნების ეროვნულ სკოლას საფუძველი ჩაუყარეს მომღერლებმა შ. მამედოვამ და ბულბულმა.

დიდი სამამულო ომის წლებში შეიქმნა ყ. ყარაევისა და ჯ. ჰაჯიევის ჰეროიკულ-პატრ. ოპერა „ვათანი“ („სამშობლო“, დაიდგა 1945) და სხვ. ნაწარმოებები.

პირველ აზერბ. სიმფონიებს ქმნიან ყ. ყარაევი (პოემა „ლეილი და მაჯნუნი“, 1947), ფ. ამიროვი (სიმებიანი სიმფონია „ნიზამი“, 1947; სიმფ. მუღამები „შური“, „ქურდ ოვშარი“, 1948), ჯ. ჰაჯიევი (პოემა „მშვიდობისათვის“, 1951; მე-4 სიმფონია „ლენინის ხსოვნას“, 1956), ს. ჰაჯიბეკოვი (სიმფ. სურათი „ქარავანი“, 1945; უვერტიურა, 1956), ნიაზი (სიმფ. მუღამი „რასტი“, 1949) და სხვ.

მუს. თეატრის განვითარება განაპირობა ფ. ამიროვის ოპერა „სევილის“ (დაიდგა 1958) და ს. ჰაჯიბეკოვის ბალეტის „გულშენის“ (დაიდგა 1950) დადგმებმა. მნიშვნელოვან მოვლენას წარმოადგენს ყ. ყარაევის ბალეტი „შვიდი მზეთუნახავი“ (დაიდგა 1952). თანამედროვეობის მძაფრი გრძნობით არის გაჟღენთილი ყ. ყარაევის ბალეტი „ქუხილის ბილიკით“ (დაიდგა 1958), რ-შიც ასახულია კოლონ. ხალხების ბრძოლა თავისუფლებისათვის. პოპულარულია ა. მელიქოვის ბალეტი „სიყვარულის ლეგენდა“ (დაიდგა 1961).

საბჭ. მუსიკის მნიშვნელოვანი შენაძენია ყ. ყარაევის სიმფონიური გრავიურები „დონ-კიხოტი“ (1960), მე-3 სიმფონია (1965), კონცერტი ვიოლინოსათვის ორკესტრთან ერთად (1967), ფ. ამიროვისა და ე. ნაზაროვას კონცერტი არაბულ თემებზე (1957), ფ. ამიროვის „აზერბაიჯანული კაპრიჩიო“ (1962), ს. ჰაჯიბეკოვის კონცერტი სიმფ. ორკესტრისათვის (1964).

საყოველთაო აღიარება მოიპოვა აზერბ. საშემსრულებლო კულტურამ, რაშიც დიდი ღვაწლი მიუძღვის ა-ის სიმფ. ორკესტრის ხელმძღვანელს, დირიჟორ ნიაზის. უფროსი თაობის დირიჟორები არიან ა. ბადალბეილი, ა. ჰასანოვი, საშ. და ახალგაზრდა თაობისა — ჩ. ჰაჯიბეკოვი, ქ. აბდულაევი; ა-ის საოპერო სცენაზე დაწინაურდნენ მომღერლები ა. რზაევა, ფ. მუხთაროვა, ა. ბუნიათზადე, ფ. აჰმედოვა, ლ. იმანოვი, მ. მაგომაევი, რ. ათაქიშიევი; ხალხ. სიმღერების შემსრულებელი სსრკ სახ. არტისტი რ. ბეიბუთოვი.

ბაქოში არსებობს უ. ჰაჯიბეკოვის სახ. კონსერვატორია, მ. ახუნდოვის სახ. ოპერისა და ბალეტის სახელმწ. თეატრი, შ. ყურბანოვის სახ. მუს. კომედიის თეატრი, სიმღერის თეატრი (მხატვრული ხელმძღვ. რ. ბეიბუთოვი); მ. მაგომაევის სახ. ფილარმონიასთან შექმნილია უ. ჰაჯიბეკოვის სახ. სიმფ. ორკესტრი, საგუნდო კაპელა, აზერბ. სიმღერისა და ცეკვის ანსამბლი, სიმებიანი კვარტეტი, სახელმწ. საესტრადო ორკესტრი; რესპ. რადიოსა და ტელევიზიასთან — ხალხ. საკრავთა ორკესტრი, კამერული ორკესტრი, გუნდი, ვოკალური კვარტეტი „გაია“ და სხვ. ა-ში 6 მუს. სასწავლებელი და 75 მუს. სკოლაა. აზერბ. მეცნ. აკადემიასთან 1945 გაიხსნა უ. ჰაჯიბეკოვის სახ. ხელოვნების სამეცნ.-კვლ. ინ-ტი (იკვლევს მუს. და თეატრ. საკითხებს). 1934 დაარსდა აზერბ. კომპოზიტორთა კავშირი.

*ლიტ.*: Абасова Э., Касимов К., Очерки музыкального искусства Советского Азербайджана, Баку, 1970; Гаджибеков У., Основы азербайджанской народной музыки, Баку, 1945; Мамедова Ш., Пути развития азербайджанского музыкального театра, М., 1931.

## XVII. ქორეოგრაფია, ბალეტი

აზერბ. ხალხურ ქორეოგრაფიაში შედის საწესჩვეულებო-საყოფაცხოვრებო, საფერხულო-სათამაშო ცეკვები, მ. შ. ყველაზე გავრცელებულია „თარაქამა“, „ჰაზახი“, „ჯეირანი“, „იალი“, „უზუნდარა“. საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ აზერბ. ხალხ. ცეკვა ახალი შინაარსით გამდიდრდა („მებამბეების ცეკვა“, „მოსავლის ცეკვა“, „კოსმოსური ცეკვა“ და სხვ.). 1938 თვითმოქმედი კოლექტივების საფუძველზე დაარსდა აზერბ. ცეკვის პირველი პროფ. ანსამბლი. 1959 ა. დილბაზის ხელმძღვანელობით დაარსდა ქალთა საცეკვაო ანსამბლი „ჩინარი“.

რევოლუციამდე ბაქოს თეატრებში იდგმებოდა აზერბ. ოპერები, მუს. კომედიები, რ-ებშიც შედიოდა ცეკვები და კლასიკური ბალეტების ფრაგმენტები. 1920 შეიქმნა ოპერისა და დრამის თეატრი (საბალეტო დასს ხელმძღვანელობდა ს. კევორკოვი), რ-საც 1924 გამოეყო ოპერისა და ბალეტის დასი (ამჟამად მ. ახუნდოვის სახ. ოპერისა და ბალეტის თეატრი). 1940 დაიდგა პირველი ეროვნ. ბალეტი „ქალწულის კოშკი“ (კომპოზ. ა. ბადალბეილი, ბალეტმაისტერები ს. კევორკოვი, ვ. ვრონსკი-ნადირაძე), 1950 — „გულშენი“ (კომპოზ. ს.ჰაჯიბეკოვი, ბალეტმაისტერები გ. ალმასზადე და ს. დადაშევი), 1952 — „შვიდი მზეთუნახავი“ (კომპოზ. ყ. ყარაევი, ბალეტმაისტერი პ. გუსევი), 1961 — „სიყვარულის ლეგენდა“ (კომპოზ. ა. მელიქოვი, ბალეტმაისტერი ი. გრიგოროვიჩი). თეატრის რეპერტუარშია ბალეტები: პ. ჩაიკოვსკის „გედის ტბა“ და „მძინარე მზეთუნახავი“, ა. ადანის „ჟიზელი“, რ. გლიერის „წითელი ყვავილი“, ყ. ყარაევის „ქუხილის ბილიკით“, ა. ხაჩატურიანის „სპარტაკი“, თ. ბაქიხანოვის „კასპიის ბალადა“, ფ. ყარაევის „გობუსტანის აჩრდილები“ და სხვ.; 1953-იდან საბალეტო დასს ხელმძღვანელობს პირველი აზერბ. ბალერინა, სსრკ სახ. არტ. გ. ალმასზადე.

დასის შემადგენლობაში არიან სსრკ სახ. არტისტი ლ. ვექილოვა, აზერბ. სსრ სახ. არტისტები კ. ბატაშოვი, მ. მამედოვი, რ. ახუნდოვა, აზერბ. სსრ დამს. არტისტები ჩ. ბაბაევა, ვ. პლეტნევი, თ. შირალიევა და სხვ.

*ლიტ.*: Азербайджанские народные танцы, Баку, 1959.

## XVIII. დრამატული თეატრი

აზერბ. თეატრ. ხელოვნების სათავეა უძველესი ხალხ. დღესასწაულები და ცეკვები. თეატრალურობის ელემენტებს შეიცავდა შრომით პროცესებთან დაკავშირებული ხალხ. შემოქმედების მრავალი სახეობა, მაგ., კალენდარული („ნოვრუზი“ — გაზაფხულის დადგომა, „ქევსეჯი“— ზამთრისათვის სამზადისი), საწესჩვეულებო („გოდუ-გოდუ“ — მზის სავედრებელი უამინდობის დროს და წვიმისა — გვალვის დროს) და სხვ. დღესასწაულები. ძველთაგანვე გავრცელებული იყო ხალხური თეატრის წარმოდგენები — ოიუნი და თამაშა, რ-თაგანაც განსაკუთრებით ცნობილია „ქეჩალ-ფაჰლავანი“, „ქაფთარქოსი“, „მარალ-ოიუნუ“, „ხან-ხანი“, „თაფთიქ-ჩობანი“, „თენბელ-ყარდაში“, „ქოსაქოსა“ (ნიღბების თამაში) და სხვ.; აზერბ. თეატრ. კულტურის უძველესი სახეობა იყო ხალხური თოჯინების თეატრი „ქილიმ-არასი“, რ-ის წარმოდგენებიც ამხელდა ცხოვრების მახინჯ მოვლენებს, სოც. უთანასწორობას, უსამართლობას.

შუა საუკ. აღმოცენდა და შემდგომში ფართოდ გავრცელდა აზერბ. რელიგ.-მისტერიული თეატრი, რ-ის წარმოდგენები („შაბიჰი“) ფეოდ. საზ-ბის იდეოლოგიას გამოხატავდა.

ეროვნ. თეატრის განვითარებას საფუძვლად დაედო აზერბ. რეალისტური ლიტ-რის ფუძემდებლის, გამოჩენილი მწერლისა და დრამატურგის მ. ახუნდოვის პიესები. ზოგიერთი მისი კომედია მწერლის სიცოცხლეშივე დაიდგა რუსულ ენაზე პეტერბურგში (1851) და თბილისში (1852). 1873 ბაქოში პირველად წარმოადგინეს მ. ახუნდოვის კომედიები „მუნწის თავგა-







«ბაილის ქვების» რელიეფები. XIII ს.



აზერბაიჯანის სსრ ცეკვის სახელმწიფო ანსამბლი.


ბრინჯაოს სარწყული. შირვანი. 1206. ერმიტაჟი. ლენინგრადი.




კერამიკული ჭურჭელი, აღმოჩენილი მინგეჩაურსა და სოფ. მოლამაჰერამლიში. ძვ. წ. II—I სს.




ანგობიანი კერამიკის ნიმუშები. წითელი თიხის თასები. ორანყალა. XII—XIII სს. მიჟნა.

დასავალი" და „ლენქორანის ხანის ვეზირი". ეს წელი აზერბ. პროფ. დრამ. თეატრის შექმნის თარიღად არის მიჩნეული.

XIX ს. ბოლოს სპექტაკლები აზერბ. ენაზე იდგმებოდა ა-ის მრავალ ქალაქში (განჯა, შუშა, შემახა, ნახიჩევანი, ყუბა და სხვ.). ახუნდოვის მიმდევრები, გამოჩენილი აზერბ. განმანათლებლები, დრამატურგები ნ. ვეზიროვი, ნ. ნარიმანოვი, ა. ჰაგვერდიევი, ს. ახუნდოვი, ჯ. მამედყულიზადე, უ. ჰაჯიბეკოვი და სხვ. თეატრ. წარმოდგენების აქტიური ორგანიზატორებიც იყვნენ.

XIX ს. ბოლოს ბაქოში არსებობდა ქართველ სცენისმოყვარეთა მუდმივმოქმედი წრე. მის ბაზაზე 1894 შეიქმნა *ბაქოს ქართული თეატრი*, სადაც სხვადასხვა დროს მოღვაწეობდნენ ე. და კ. მესხები, შ. დადიანი, ნ. ჩხეიძე, ვ. გუნია, ვ. შალიკაშვილი, ა. წუწუნავა, ნ. გვარაძე და სხვ.

რევოლუციამდელი აზერბ. თეატრის რეპერტუარში აზერბ. პიესებთან ერთად იყო რუს (ნ. გოგოლი, ლ. ტოლსტოი) და დას. ევროპელ (შექსპირი, მოლიერი, შილერი) დრამატურგთა ნაწარმოებები. XIX ს. აზერბ. დრამატურგია (ნ. ვეზიროვის „ფახრედინის გასაჭირი", ა. ჰაგვერდიევის „დანგრეული ბუდე", „უბედური ჭაბუკი", „ჯადოქარი ფერი" და სხვ.) გამსჭვალული იყო განმან.-დემოკრ. იდეებით, ამხელდა პატრიარქალური ფეოდ. საზ-ბის ჩვევებს, რელიგ. ფანატიზმს.

აზერბ. თეატრის განვითარებაზე უდიდესი გავლენა მოახდინა რუსეთის 1905—07 რევოლუციამ. ამ პერიოდში გამოჩნდა ახალი თეატრ. კოლექტივები: „მუსლიმან დრამატულ მსახიობთა ამხანაგობა", მსახიობთა დასი „ჰამიეთი" („ხელის შეწყობა"), განმან. საზ-ბები „ნიჯათი" („ხსნა"), „საფა" („სისპეტაკე"), რ-ებთანაც ჩამოყალიბდა თეატრ. სექციები, გაიზარდა მსახიობთა და დრამატურგთა რიცხვი, ამაღლდა თეატრის როლი აზერბ. კულტურულ ცხოვრებაში. თეატრის განვითარებაში მნიშვნელოვანი წვლილი შეიტანეს გამოჩენილმა მსახიობებმა ჰ. არაბლინსკიმ, ჯ. ზეინალოვმა და სხვ.

ა-ში საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ ყველა პირობა შეიქმნა აზერბ. თეატრის განვითარებისათვის. ა-ის სსრ მთავრობამ მოახდინა თეატრების ნაციონალიზაცია, გააერთიანა დაქსაქსული თეატრ. დასები. 1920 შეიქმნა გაერთიანებული სახელმწ. თეატრი (ამჟამად მ. აზიზბეკოვის სახ. დრამ. თეატრი), რ-ის მოღვაწეობაც ასახავს საბჭ. ა-ის ეროვნული თეატრ. კულტურის განვითარებას. აზერბ. საბჭ. თეატრისა და დრამატურგიის განვითარებაზე მნიშვნელოვანი გავლენა მოახდინა ჯ. ჯაბარლისა და ჰუსეინ ჯავიდის შემოქმედებამ. ჯ. ჯაბარლის პიესების („ცეცხლის საცოლე", „სევილი", „ალმასი", „1905 წელს", „იაშარი") მიხედვით შექმნილი სპექტაკლები, რ-ებშიც აისახა რევ. ბრძოლის პათოსი და სოციალ. რევ. გამარჯვების დღესასწაული, თეატრის შემოქმედების მნიშვნელოვანი ეტაპი იყო.

30—40-იან წწ-ში თეატრმა დადგა სხვადასხვა სტილისა და ჟანრის სპექტაკლები: ჰ. ჯავიდის „თავადი" და „სიაუში", მ. იბრაჰიმოვის „ჰაიათი", ს. ვურღუნის „ვაგიფი", „ხანლარი", „ფარჰადი და შირინი", ს. რუსტამის „ყაჩაღი ნაბი", ს. რაჰმანის „თოი" („ქორწილი"), აგრეთვე ა. ოსტროვსკის „ჭექა-ქუხილი"; კორნეიჩუკის „ესკადრის დაღუპვა", „პლატონ კრეჩეტი", შექსპირის „ოტელო", „მაკბეტი" და სხვ. დიდი სამამულო ომის წლებში საბჭ. ხალხის პატრიოტიზმი და გმირული ბრძოლა აისახა სპექტაკლებში: რასულ რზას „ვაფა", ზ. ხალილის „შურისძიება", მ. თაჰმასიბის „ლომის ბუნაგი" და სხვ.; ოპტიმიზმით იყო გამსჭვალული მომდევნო წლების დადგმები: ზ. მამედხანლის „აღმოსავლეთის დილა", ი. ეფენდიევის „ნათელი გზა", ს. რაჰმანის „აიდინლიგი" და სხვ.; 50—60-იან წწ-ში თეატრი ქმნიდა საბჭ. ხალხის ყოველდღიური ცხოვრების, შრომითი გმირობის, მორალისა და ზნეობის, ახალგაზრდა თაობის კომუნისტური აღზრდის პრობლემების ამსახველ სპექტაკლებს: ჯ. მეჯნუნბეიოვის „ილიჩის ყური", ი. საფარლის „თვალის ექიმი", ჰ. სეიდბეილის და ი. ყასუმოვის „შორეულ ნაპირებზე", მ. ჰუსეინის „ალი" და სხვ.; თეატრი დგამს რუსულ და დას. ევრ. კლასიკურ დრამატურგიულ ნაწარმოებებს.

რესპუბლიკაში არის აგრეთვე ს. ვურღუნის სახელობის რუს. დრამ. თეატრი (დაარსდა 1920, ბაქო), გორკის სახ. მოზარდ მაყურებელთა თეატრი (აზერბ. და რუს. დასები, ბაქო), თოჯინების თეატრი (ბაქო), ჯ. ჯაბარლის სახ. აზერბ. დრამის თეატრი (კიროვაბადი), ჯ. მამედყულიზადეს სახ. მუს.-დრამ. თეატრი (ნახიჩევანი), გორკის სახ. სომხური თეატრი (სტეფანაკერტი), ჰ. არაბლინსკის სახ. დრამ. ახალგაზრდული თეატრი (სუმგაითი), აღდამისა და მინგეჩაურის თეატრები.

ეროვნ. თეატრ. ხელოვნების განვითარებაში მნიშვნელოვანი წვლილი შეიტანეს სსრკ სახ. არტისტებმა მ. ალიევმა, მ. დავუდოვამ, ს. რუჰულამ, ა. ისქანდეროვმა, ა. ალექპეროვმა, ჰ. ყურბანოვამ; აზერბ. სსრ სახ. არტისტებმა ა. შარიფზადემ, ი. ჰიდაიათზადემ, და ქაზიმ ზიამ, რ. თაჰმასიბმა, ს. ჰაჯიევამ, ფ. გადრიმ და სხვ.

თეატრ. კადრებს 1923-იდან ამზადებდა ბაქოს თეატრ. ტექნიკუმი, 1945-იდან — მ. ალიევის სახ. აზერბ. ხელოვნების სახელმწ. ინ-ტი. 1944 ბაქოში დაარსდა ა-ის თეატრ. საზოგადოება.

*ლიტ.*: Ҹ ә ф ә р о в Ҹ., Азәрбајҹан драм. театры (1873—1941), Бакы, 1959.

### XIX. ცირკი

ა-ის საცირკო ხელოვნების საწყისი ფორმები გვხვდება სახალხო დღესასწაულებზე მუშაითების, კომიკური გმირის, ოჩოფეხებზე შემდგარი „ქოსა-ქოსას" გამოსვლებში. პირველი აზერბ. პროფ. საცირკო კოლექტივი ჩამოყალიბდა 1945. მის პროგრამაშია ეროვნ. მასალაზე შექმნილი ცალკეული ნომრები და საცირკო წარმოდგენები. 1946-იდან აზერბ. ცირკი საგასტროლო წარმოდგენებს მართავს საბჭ. კავშირში, აგრეთვე ევროპაში, აზიაში, აფრიკაში, ამერიკაში. 1967 ბაქოში აშენდა ცირკის ახალი შენობა, რ-იც ერთ-ერთი უდიდესია ევროპაში.

### XX. კინო

აზერბ. მხატვრული კინოს ისტორია 1916-იდან იწყება, როცა რეჟ. ბ. სვეტლოვმა ი. მუსაბეიოვის ნაწარმოების მიხედვით გადაიღო პირველი აზერბ. მხატვრული ფილმი „ნავთობისა და მილიონების სამყაროში" ცნობილი მსახიობის ჰ. არაბლინსკის მონაწილეობით, მაგრამ ა-ის ნამდვილი ეროვნ. კინოხელოვნება მხოლოდ საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ შეიქმნა. 1923 დაარსდა ა-ის ფოტოკინოსამმართველო. 1924 გამოვიდა პირველი აზერბ. საბჭ. ფილმი „ქალწულის კოშკის ლეგენდა" (ორი სერია, რეჟ. ვ. ბალიუზეკი). 20-იან წწ-ში დამუშავდა საბჭ. აღმოსავლეთის ახალგაზრდა რესპუბლიკებისათვის აქტუალური თემები — ინტერნაც. ერთიანობა და მუშათა მეგობრობა („სახლი ვულკანზე", 1929, სომხ. კინოსტუდიასთან ერთად. რეჟ. ა. ბეკ-ნაზაროვი), უუფლებობისა და სოც. ჩაგვრისაგან ქალთა განთავისუფლება და საზ. ცხოვრებაში მათი ჩაბმა („სევილი", 1929, რეჟ. ა. ბეკ-ნაზაროვი).

20—30-იან წწ-ში ჩამოყალიბდა ა-ის კინოს პირველი შემოქმედებითი კოლექტივი (ჯ. ჯაბარლი, ა. შარიფზადე, ა. ყულიევი, მ. მიქაილოვი, ს. მარდანოვი). მათ შექმნეს მნიშვნელოვანი ფილმები: „ღვთის სახელით", „ჰაჯი ყარა" (1925, 1929, რეჟ. ა. შარიფზადე), „ლათიფი" (1930, რეჟ. მ. მიქაილოვი). 1933 რეჟ. ნ. *შენგელაიამ* ა-ში დადგა თავისი ერთ-ერთი საუკეთესო ფილმი „26 კომისარი". 1936 ა-ში დაიწყო ხმოვანი ფილმების წარმოება. გამოვიდა ისტ.-რევ. ხმოვანი ფილმები: „ბაქოელები" (1938, რეჟ. ვ. ტურინი), „ქანდლილარი" (1940, რეჟ. ს. მარდანოვი) და სხვ.; დიდი სამამულო ომის დროს გამოვიდა ფილმები. „საბუჰი" (1942, რეჟ. ა. ბეკ-ნაზაროვი და რ. თაჰმასიბი), „სამშობლოს შვილი", „ბახთიარი" (1941, 1942, რეჟ. ა. ყულიევი); 1945 — უ. ჰაჯიბეკოვის მუს. კომედია „არშინ-მალ-ალან" (რეჟ. რ. თაჰმასიბი და ნ. ლეშჩენკო).

50—60-იანი წწ. ა-ის კინოს აღმავლობის წლებია. მუშაობას იწყებს სცენარისტების, ოპერატორებისა და რეჟისორების ახალი თაობა, რ-იც ეძებს ეროვნ. კინოხელოვნების განვითარების ახალ გზებს. იზრდება თანამედროვეობის ამსახველი მხატვრული ფილმების წარმოება, მათგან აღსანიშნავია: „შეხვედრა" (1956, რეჟ. თ. თაღიზადე), „საყვარელი სიმღერა", „თაკარა ცის ქვეშ" (1956, 1958, რეჟ. ლ. საფაროვი), „მისი დიდი გული" (1959, რეჟ. ა. იბრაჰიმოვი), „შეიძლება თუ არა პატიება?" (1960, რეჟ. რ. თაჰმასიბი), „დიადი დასაყრდენი" (1962, რეჟ. ა. ისმაილოვი), „ტელეფონისტი ქალი", „არის ასეთი კუნძულიც" (1962, 1963, რეჟ. ჰ. სეიდბეილი), „მიწა, ზღვა, ცეცხლი, ცა" (1968, რეჟ. შ. მაჰმუდბეიოვი), „ადამიანი ლუზას უშვებს", „ბავშვობის უკანასკნელი ღამე" (1968, 1969, რეჟ. ა. ბაბაევი), „სამხრეთის ერთ ქალაქში" (1969, რეჟ. ე. ყულიევი) და სხვ.

ა-ის კინოს ისტორიაში მნიშვნელოვანი ადგილი უკავია მუს. კომედიებს „ის თუ არა, — ეს" (1958, რეჟ. ჰ. სეიდზადე), „რომეო, ჩემი მეზობელი" (1964, რეჟ. შ. მაჰმუდბეიოვი), „არშინ-მალ-ალან" (1966, რეჟ. თ. თაღიზადე) და სხვ.; წარმატება ხვდათ ფილმებს: „ორნი ერთი კვარტალიდან" (1957, რეჟ. ა. იბრაჰიმოვი, ი. გურინი), „შორეულ ნაპირებზე" (1958, რეჟ. თ. თაღიზადე), „ბაქოს ღუდაექსი კომისარი" (1966, რეჟ. ა. იბრაჰიმოვი), „ჩემი შვიდი ვაჟიშვილი" (1970, რეჟ. თ. თაღიზადე), „პური თანაბრად" (1970, რეჟ. შ. მაჰმუდბეიოვი), ფილმი-ოპერა „სევილი" (1970, რეჟ. ვ. გორიკერი) და სხვ.; 1969 გადაიღეს პირველი აზერბ. ნახატი ფილმი „ჯირიდანი". ინტენსიურად ვითარდება დოკუმენტური კინემატოგრაფია. აზერბ. დოკუმენტური და ხედური ფილმებიდან აღსანიშნავია „მუდმივი ცეცხლის ქვეყანა" (1945), „არაქსის გაღმა ნაპირას" (1946), „თქმულება კასპიის მენავთოებეზე" (1954), „ზღვის დამპყრობნი" (1959), „გობუსტანი" (1967), „ეს სათარ ბაჰლულზადეა" (1968), „აქაც გაიმარჯვებს სიმართლე" (1969), „მღერის მუსლიმ მაგომაევი" (1970) და სხვ.; გამოდის პერიოდული კინოჟურნალები.

60-იანი წწ. ა-ის კინოხელოვნების განვითარებაში დიდი წვლილი შეიტანეს რეჟისორებმა: ჰ. სეიდბეილმა, თ. თაღიზადემ, მ. დადაშევმა, ა. იბრაჰიმოვმა, ოპერატორებმა ე. ყულიევმა, ო. მირყასიმოვმა, ა. ნარიმანბეიოვმა, ხ. ბაბაევმა, რ. ოჯაგოვმა და სხვ.; 1965 შეიქმნა ა-ის კინემატოგრაფისტთა კავშირი.

*ლიტ.*: Л е б е д е в Н. А., Азербайджанская кинематография, მის წიგ.: Очерки истории кино СССР. Немое кино, М., 1965.

### XXI. მხატვრული თვითმოქმედება

ოქტ. რევოლუციამდე ბაქოში, შუშაში, ლენქორანში, შაქში და ა-ის სხვ. ქალაქებში იყო მოყვარულთა თვით-

მოქმედი დასები. საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ მხატვრულმა თვითმოქმედებამ ფართო გავრცელება ჰპოვა. ა-ში არის 39 სახალხო თეატრი; ილიჩის სახ. კულტურის სასახლის ახალგაზრდული საესტრადო თეატრი, ბაქოს 26 კომისრის სახ. კულტურის სასახლის თეატრი (ორივე ბაქოში), თეატრები ზაქათალის, ყუბის, გუთგაშენისა და სხვ. რ-ნებში. რესპ. მხატვრულ თვითმოქმედებას სათავეში უდგას ხალხ. შემოქმედების სახლი (ბაქოში). ა-ში (1970-ის აღწერით) 6514 თვითმოქმედი მხატვრული წრეა.

რუკა—იხ. ჩანართი, გვ. 208. ილუსტრაცია—იხ. ჩანართი I—II—III—IV, გვ. 225.

**„აზერბაიჯანის, საქართველოს, სომხეთის, დაღესტნის და მთიელთა რესპუბლიკის ამხანაგ-კომუნისტებს“,** ვ. ი. ლენინის 1921 წ. 14 აპრ. წერილი. პირველად დაიბეჭდა გაზ. „კომუნისტსა“ (1921, 8 მაისი, № 54) და გაზ. „პრავდა გრუზიიში“ (1921, 8 მაისი, № 55).

წერილში მოცემულია კავკასიაში სოციალიზმის მშენებლობისა და კომპარტიის პოლიტიკის განხორციელების გაშლილი პროგრამა. განსაზღვრულია ეკონ. და კულტ. აღორძინებისა და განვითარების, ეროვნ. პოლიტიკის გატარების, ხალხთა მეგობრობისა და ეროვნ. მშვიდობიანობის განმტკიცების კონკრ. ამოცანები.

ლენინი კავკ. კომუნისტებისაგან მოითხოვდა ადგილ. თავისებურებების გათვალისწინებას და თავისებური ტაქტიკის მოქნილად გატარებას: „უფრო ნელი, უფრო ფრთხილი, უფრო სისტემატური გადასვლა სოციალიზმზე — აი რაა შესაძლებელი და აუცილებელი კავკასიის რესპუბლიკებისათვის რუსეთის სფს რესპუბლიკისაგან განსხვავებით. აი რა უნდა შეიგნოთ და რის განხორციელება უნდა შეძლოთ ჩვენი ტაქტიკისაგან განსხვავებით“ (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 32, გვ. 399).

ლენინი ითვალისწინებდა კავკ., როგორც „მდიდარი მხარის“, შესაძლებლობებს და მოითხოვდა მისი საწარმოო ძალების ყოველმხრივ განვითარებას, უპირველეს ამოცანად მიაჩნდა მხარის მდიდარი ბუნებრივი რესურსების ათვისება, ელექტრიფიკაცია და ირიგაცია, მიწათმოქმედებისა და მესაქონლეობის განვითარება. „მთელი ძალ-ღონით განავითარეთ მდიდარი მხარის საწარმოო ძალები... ერთბაშად ეცადეთ გააუმჯობესოთ გლეხთა მდგომარეობა და დაიწყოთ ელექტრიფიკაციის, მორწყვის დიდი სამუშაოები, — წერდა ლენინი, — მორწყვა ყველაზე მეტად საჭიროა და ყველაზე უფრო გარდაქმნის მხარეს, ააღორძინებს მას, დაასამარებს წარსულს, განამტკიცებს სოციალიზმზე გადასვლას“ (იქვე, გვ. 398—400).

ლენინი კავკ. კომუნისტებს ურჩევდა — ყოველდღიურად ეზრუნათ მშრომელთა შორის ეროვნ. შუღლის აღმოფხვრისა და მათი ინტერნაც. სულისკვეთებით აღზრდისათვის, გამოთქვამდა მტკიცე რწმენას, რომ კავკ. საბჭ. რესპუბლიკების მჭიდრო კავშირი შექმნიდა „ბურჟუაზიის დროს არნახული და ბურჟუაზიულ წყობილებაში შეუძლებელი ეროვნული მშვიდობიანობის ნიმუშს“.

ლენინის წერილში მოცემული მითითებები საფუძვლად დაედო კავკ. კომუნისტების მოღვაწეობას სოციალ. მშენებლობაში.

*ქ. ივანიძე.*

**აზერბაიჯანის უნივერსიტეტი** ს. კ ი რ ო ვ ი ს ს ა ხ ე ლ ო ბ ი ს ა, დაარსდა 1919 ბაქოში და ეწოდა ბაქოს, 1924-იდან კი — აზერბ. უნ-ტი. 1930 რეორგანიზებულ იქნა რამდენიმე დამოუკიდებელ უმაღლეს სასწავლებლად (სამედ., პედ., სახ. მეურნ. და სხვ.). 1934 აღდგენილ იქნა უნ-ტად და მიენიჭა ს. კიროვის სახელი. უნ-ტში მოღვაწეობდნენ ცნობილი მეცნიერები: ფილოლოგი ნ. მარი, ქირურგი ვ. რაზუმოვსკი (უნ-ტის პირველი რექტორი), ქიმიკოსი ი. მამედალიევი, ენათმეცნიერი ი. მეშჩანინოვი, ბოტანიკოსი ა. გროსგეიმი, აღმოსავლეთმცოდნე ვ. ბარტოლდი, მწერალი ა. ახვერდიევი და სხვ.; უნ-ტში (1970) 12 ფაკ-ტია: მექან.-მათ., ფიზ., ქიმ., ბიოლ., გეოლ.-გეოგრ., ისტ., ფილოლ., იურიდ., აღმოსავლეთმცოდნეობის, ჟურნალისტიკის, უმაღლესი სასწავლებლების მასწავლებელთა კვალიფიკაციის ამაღლების, საბიბლიოთეკო ფაკ-ტები, რ-თაგან ზოგიერთს აქვს დაუსწრებელი სწავლების, საღამოსა და მოსამზადებელი განყ-ბები, ასპირანტურა. სწავლება — აზერბ. და რუს. ენებზე. აქვს 73 კათედრა, გამოთვლითი ცენტრი, ასტრონ. სადგური, 90-მდე ლაბორატორია, მ. შ. 4 საპრობლემო (პალეობიოგეოქიმ., ნავთობის ნახშირბადების კატალიზურ გარდაქმნათა, ბიოსტიმულატორული, ნახევარგამტარების ფიზიკისა), ბიოლ. და სასარგებლო წიაღისეულის მუზეუმები, ბ-კა (1,5 მლნ-ზე მეტი ტ.). 1969/70 სასწ. წ. უნ-ტში სწავლობდა 11 ათ-ზე მეტი სტუდენტი, კათედრებზე მუშაობდა 700 მასწავლებელი, მ. შ. 74 პროფესორი და მეცნ. დოქტორი, 376 დოცენტი და მეცნ. კანდიდატი. 1955-იდან უნ-ტი აზერბ. და რუს. ენებზე ბეჭდავს კრებ. „სამეცნიერო წერილებს“.

**აზერბაიჯანის ხელოვნების მუზეუმი** რ. მ უ ს ტ ა ფ ა ე ვ ი ს სახელობისა, დაარსდა 1936 ბაქოში, აზერბ. სახელმწ. მუზეუმის ხელოვნების განყ-ბის ბაზაზე. მუზეუმის აზერბ., დას. ევროპის და რუს. (XV—XX სს.) ხელოვნების განყ-ბებში თავმოყრილია 7 ათ-ზე მეტი ნაწარმოები (ფერწერა, ქანდაკება, გრაფიკა, გამოყენებითი ხელოვნება).

**აზერბაიჯანული ენა,** აზერბ. სსრ სახელმწ. ენა. განეკუთვნება თურქულ ენათა ოღუზურ ჯგუფს. ა. ე-ზე ლაპარაკობს 4,3 მლნ. კაცი სსრკ-ში, ძირითადად აზერბ. სსრ-ში (1970) და 3,2 მლნ. — ირანში. დიალექტთა ჯგუფებია: აღმოსავლური (ყუბა, ბაქო, შემახა, მუღანი, ლენქორანი), დასავლური (ყაზახი, ყარაბაღი, კიროვაბადი, აირუმი), ჩრდილოური (ნუხა, ზაქათალა, კახი), სამხრეთული (ნახიჩევანი, ორდუბადი, თავრიზი; აქვე შედის ერევნის კილოკავი). განსაკუთრებულ ჯგუფს შეადგენს კაშკაელთა, ავშართა (ირანი და ავღანეთი) და თარაქამათა (სომხ. სსრ) დიალექტები. სალიტ. ენის საფუძვლად მიიჩნევენ შემახა-ბაქოს დიალექტს. ა. ე-ის ფონეტიკისათვის დამახასიათებელია მჟღერი ანლაუტ-აუსლაუტი და, საერთოდ, ბგერათა ტენდენცია მჟღერობისაკენ. ხმოვანთა ჰარმონია ძლიერია, თანხმოვანთა — სუსტი. მახვილი დინამიკურია, მოდის ბოლო მარცვალზე. მორფოლ. წყობა აგლუტინაციურია, ახასიათებს აფიქსთა დიდი სიუხვე. ბრუნვა ექვსია, რიცხვი — ორი, პირი — სამი, დრო-კილოთა განმასხვავებელი ფორმები (მწკრივი) — თორმეტი. ზმნას აქვს კილოს, გვარის, ასპექტის კატეგორიებიც. სიტყვათა სინტაქსურ დამოკიდებულებათა სახეებია შეთანხმება, მართვა, მირთვა. წინადადებაში ქვემდებარე თავშია, შემასმენელი — ბოლოში. ლექსიკის ძირითადი ნაწილი საკუთრივ აზერბაიჯანულია. მრავლადაა არაბ.-სპარს., აგრეთვე რუსული ნასესხობანი. შეინიშნება კავკ. ხალხთა ენების (ქართ., სომხ., დაღ.) გავლენაც.

აზერბ. ანბანი 1929-მდე არაბული იყო, 1929—39-ში — ლათინური. 1939-იდან შემოღებულია რუს. გრაფიკა, რ-საც ემატება 7 გრაფემა სპეციფ. ბგერების გადმოსაცემად.

*ლიტ.*: Баскаков Н. А., Введение в изучение тюркских языков, М., 1962; Гаджиева Н. З., Азербайджанский язык, წგნ.: Языки народов СССР, т. 2, М., 1966; Дэмирчизадэ Ә. М., Азәри әдәби дили тарихи, Бакы, 1967; მ ი ს ი ვ ე, Мүасир азәрбајҹан дилинин фонетикасы, Бакы, 1960; Ширалиев М. Ш., Азәрбајҹан диалектолоҝијасынын әсаслары, Бакы 1962.

*ვ. ჯანგიძე.*


ნ. ნარიმანოვის სახელობის აზერბაიჯანის სამედიცინო ინსტიტუტის ქორეოგრაფიული ანსამბლი ასრულებს ცეკვა «ჩინარს».

**აზერბაიჯანული მთის მერინოსი,** წმინდამატყლიანი ცხვრის ჯიში. გამოყვანილია აზერბ. სსრ გადაბეისა და შამქორის რ-ნების კოლ-ბებში ადგილ. უხეშმატყლიანი ბოზახის ცხვრის შეჯვარებით ჯერ მერინოსულ, შემდეგ კი კავკ. და ასკანიური ჯიშის ერკემალთან. ჯიში დამტკიცებულია 1948. ა. მ. მ. მაგარი კონსტიტუციისაა, დაავადებათა მიმართ გამძლეა, კარგად არის შეგუებული მთის საძოვრულ პირობებს და იტანს შორეულ გადარეკვას. ცოცხალი მასა ერკემლისა — 80—90 (უდიდესი 120) *კგ*, ნერბისა — 45—55 (უდიდესი 80) *კგ*. მატყლის ნაპარსი — ერკემლისა 8—10 *კგ*, ნერბისა — 4,5—5 *კგ*; სუფთა მატყლის გამოსავალი 45%-მდე, საკამვოლეა (64—70-ე ხარისხისა), სიგრძე — 7—12 *სმ*.

**„აზერბაიჯანფილმი“** ჯ. ჯ ა ბ ა რ ლ ი ს სახელობისა, მხატვრული ფილმების სტუდია. დაარსდა 1923 ბაქოში. სხვადასხვა დროს ეწოდებოდა: აზერბაი-

პირველი ვარიანტი ვ. ი. ლენინის წერილისა „აზერბაიჯანის, საქართველოს, სომხეთის, დაღესტნის და მთიელთა რესპუბლიკის ამხანაგ-კომუნისტებს“.



აზერბაიჯანული მთის მერინოსი (ვერძი).

ჯანის ფოტოკინოსამმართველო (აფკს, 1923—26), „აზსახკინო“ (1926—30), „აზერკინო“ (1930—34), „აზსახკინმრეწვი“ (1934), „აზერფილმი“ (1935—39), „ბაქოს კინოსტუდია“ (1939—59), 1960-იდან დღემდე — „აზერბაიჯანფილმი“. იხ. სტ. *აზერბაიჯანის სსრ*, თავი — კინო.

**აზეულა,** მწვერვალი თელეთის ქედზე, დ. კოჯრის სამხრეთით. ზ. დ. 1200 *მ*. აგებულია შუა ეოცენის ანდეზიტ-ბაზალტებით. ა-ზე დგას კოჯრის ციხე (აგარანი, აზეულას ციხე).

**აზეფი** ევნო ფიშელის ძე (1869—1918), ესერთა პარტიის ერთ-ერთი ლიდერი, პროვოკატორი, პოლიციის დეპარტამენტის საიდუმლო თანამშრომელი 1892-იდან. 1899 მიემხრო „სოციალისტ-რევოლუციონერთა ჩრდილოეთის კავშირს“. 1901-იდან იყო ესერთა პარტიის ერთ-ერთი ორგანიზატორი. 1903 სათავეში ჩაუდგა ამ პარტიის „საბრძოლო ორგანიზაციას“. მისი ხელმძღვანელობით მომზადდა რამდენიმე ტერორისტული აქტი. 1901 გასცა ესერთა პარტიის წარმომადგენლების ყრილობა ხარკოვში, 1905 კი — „საბრძოლო ორგანიზაციის“ თითქმის მთელი შემადგენლობა. 1908 ა-ის დასმენით სიკვდილით დასაჯეს „საბრძოლო ორგანიზაციის“ 7 წევრი. 1908 ამხილეს და ესერთა პარტიის ცკ-მა სიკვდილი მიუსაჯა. ა. მიიმალა. 1915 დააპატიმრეს გერმანიაში როგორც რუსეთის ჯაშუში. გარდაიცვალა ბერლინში.



აზია. ბანიანი — ბენგალური ლეღვის ხე.

**აზია** (ბერძნ. Asia, ალბათ, ასურული სიტყვისაგან acy — აღმოსავლეთი), ყველაზე ვრცელი ნაწილი ქვეყნისა (მთელი ხმელეთის დაახლ. 30%), ევრაზიის ერთიანი კონტინენტის შემადგენელი ნაწილი.

**აზია**

**შინაარსი**



## I. ზოგადი ცნობები

ა. მდებარეობს ჩრდ. ნახევარსფეროს ყველა გეოგრ. სარტყელში; მალაის არქ. კი ნაწილობრივ სამხრ. ნახევარსფეროშია გადასული. ა-ის ხმელეთის უკიდურესი წერტილებია: ჩრდ-ით — ჩელუსკინის კონცხი, ჩ. გ. 77°43′, სამხრ-ით — კონცხი პიაი, ჩ. გ. 1°16′, დას-ით — კონცხი ბაბა, ა. გ. 26°10′, აღმ-ით — დეჟნიოვის კონცხი, დ. გ. 169°40′. ერტყმის: ჩრდ-ით — ჩრდილო ყინულოვანი, აღმ-ით — წყნარი, სამხრ-ით — ინდოეთის ოკეანეები, სამხრ.-დას-ით — ატლანტის ოკ. ზღვები (ხმელთაშუა, ეგეოსის, მარმარილოსი, შავი და აზოვისა) და დედამიწის უდიდესი ტბა — კასპიის ზღვა. ა-ის მნიშვნელოვან შიგაკონტინენტურ ტერიტორიებს (კერძოდ, წინა, შუა და ცენტრ. აზიის მრავალ უბანს) მსოფლიო ოკეანესთან კავშირი არა აქვს და დედამიწის გაუდინარ არეებს ეკუთვნის. ზოგი არის ჩამონადენი შიგა წყალსაცავებში (კასპიისა და არალის ზღვები, ბალხაშის ტბა) გროვდება. ბერინგის სრუტე ა-ს ყოფს ამერიკისაგან, სუეცის ყელი ა-ს აფრიკასთან აერთებს (მათ საზღვრად, პირობითად, სუეცის არხი ითვლება). კიდევ უფრო პირობითია ა-ისა და ევრ. საზღვარი. ბუნებრივი ნიშნების მიხედვით ევრაზიის ევროპად და აზიად დაყოფის დროს მათ შორის საზღვარი ყველაზე ხშირად გაჰყავთ ურალის სამხრ. მთისძირებზე, მდ. ემბასა და მდ. მანიჩზე, ამასთან კავკასიას ა-ს მიაკუთვნებენ; სსრკ სტატისტ.-ეკონ. გამოთვლების დროს საზღვარს ატარებენ სსრკ რესპუბლიკებისა და ოლქების პოლიტ.-ადმ. საზღვრებზე (კომის ასსრ, არხანგელსკის, სვერდლოვსკის და ჩელიაბინსკის ოლქების აღმ. საზღვრებზე, ყაზახ. სსრ დას. საზღვარზე, სტავროპოლის და კრასნოდარის მხარეების ჩრდ. საზღვრებზე).

ა-ის ფართ. დაახლ. 43,4 მლნ. $კმ^2$ (კავკ. ჩათვლით), აქედან დაახლ. 8 მლნ. $კმ^2$ უჭირავს ნახევარკუნძულებს (იამალისა, ტაიმირისა, ჩუკოტისა, კამჩატკისა, კორეის, ინდოჩინეთისა მალაკის ნ.-კ-ით, ინდოსტანისა, არაბეთისა, მცირე ა-ისა) და 2 მლნ. $კმ^2$ — კუნძულებს (ჩრდ. მიწისა, ახალციმბირისა, ვრანგელისა, კურილისა, სახალინისა, იაპონიისა, რიუკიუ, ტაივანი, ჰაინანი, მალაის არქ., ანდამანის კ-ები, ცეილონი, კვიპროსი).

ა. სიმაღლეთა აბსოლ. ნიშნულების მიხედვით ყველაზე კონტრასტული ქვეყნის ნაწილია. მის ტერიტორიაზეა (ჰიმალაის მთებში) დედამიწის ყველაზე მაღალი მწვერვალი ჯომოლუნგმა (8848 *მ*), ყველაზე ღრმა ღრმულები, რ-ებშიც ტბებია ჩამდგარი (ბაიკალის ტბა, 1620 *მ*-მდე, მკვდარი ზღვა, რ-იც ზ. დ. 392 *მ*-ზე დაბლა მდებარეობს), ასევე ცარიელი ქვაბულებიც (ტურფანის ქვაბული, აბსოლ. სიმაღლე — 154 *მ*). ა-ის მახლობლად მდებარეობს მსოფლიო ოკეანის რამდენიმე უღრმესი ღრმული (კურილ-კამჩატკისა, ფილიპინისა). ა-თვის დამახასიათებელია კუნძულთა რკალები, რ-ებიც აღმ-იდან ერტყმიან ხმელეთს. მრავალ სანაპირო რაიონს ახასიათებს აქტიური ვულკანიზმი (აღმ-ით და სამხრ.-აღმ-ით), ნამარხი ყინულის გაშიშვლებები (სამხრ.-აღმ. ციმბირი), მარჯნების წარმონაქმნები (სამხრ-ით და სამხრ.-აღმ-ით). გეოგრ. ლიტ-რაში იყენებენ ა-ის დაყოფას დიდ ნაწილებად: ჩ რ დ ი ლ ო ე თ ი ა., მოიცავს ციმბირსა და კონტინენტის სამხრ.-აღმ. კიდეს; ა ღ მ ო ს ა ვ ლ ე თ ი ა., მასში შედის საბჭ. შორეული აღმოსავლეთის კონტინენტური ნაწილი, კამჩატკა, კურილის კ-ები, სახალინი, ჩრდ.-აღმ. და აღმ. ჩინეთი, კორეის ნ.-კ., იაპონიის კ-ები, რიუკიუს კ-ები; ც ე ნ ტ რ ა ლ უ რ ი ა., მოიცავს ტიბეტის მთიანეთს, ჯუნგარიას, კაშგარს, შიგა მონღოლეთს და მონღოლეთის სახ. რესპ.; შ უ ა ა., შედის თურანის დაბლობი, პამირი და ტიან-შანი, ს ა მ ხ რ ე თ ი ა., რ-ის შემადგენლობაშია მალაის არქ., ინდოჩინეთისა და ინდოსტანის ნ.-კ-ები, ჰიმალაის მთები და ინდო-განგის ვაკე; დ ა ს ა ვ ლ ე თ ი ა., მოიცავს მცირე ა-ს, სომხ. და ირანის მთიანეთებს, ლევანტს და არაბეთის ნ.-კ.

## II. ბუნება

გ ე ო ლ ო გ ი უ რ ი ა გ ე ბ უ ლ ე ბ ა დ ა რ ე ლ ი ე ფ ი. ა-ის გეოლ. აგებულება და რელიეფი მრავალფეროვანია. გამოიყოფა, ერთი მხრით, უძველესი დანაოჭების შემდეგ გამყარებული უდრეკი უბნები, ე. წ. ფარები და ბაქნები (ციმბირის, ჩინეთის, ინდოეთისა და არაბეთისა) და, მეორე მხრით, ნაირასაკოვანი გეოსინკლინები. კრისტ. სუბსტრატის გაშიშვლებული ზედაპირის ფართობით ა. ჩამორჩება ჩრდ. ამერიკას და აფრიკას. კონტინენტის უძველესი ნაწილები, რ-ებიც წარმოიქმნა პალეოზოურ ერამდე (900 მლნ. და მეტი წლის წინათ), წარმოდგენილია რიფეიულამდელი დანაოჭების რ-ნებით (არაბეთში, ჩინეთში, კორეაში), საამიდებით (ინდოსტანის ნ.-კ-ზე, შუა და აღმ. ციმბირში), კარელიდებით (აღმ. ციმბირში), სატპურიდებით (ჩრდ.-აღმ. ინდოსტანი). ბაიკალური დანაოჭება გამოვლინდა არაბეთის ნ.-კ. ცენტრ.-დას. ნაწილში, შუა ციმბირში, ბაიკალის მხარეში, სინძიანში, შიდა მონღოლეთში, კორეაში, სამხრ. ინდოეთსა და ცეილონზე. კალედონური დანაოჭების ადრინდ. ფაზისმა შექმნა შუა ციმბირის სამხრ. ნაწილის, ხოლო იმავე დანაოჭების გვიანდელმა ფაზისმა — დას. ციმბირის სამხრ. ნაწილის და სამხრ.-აღმ.. ჩინეთის სტრუქტურები. ჰერცინულ დანაოჭებას განეკუთვნება ურალი, დას. ციმბირისა და თურანის ბარის უმეტესი ნაწილი, ტიან-შანი, ალთაი, ამურისპირეთი. მეზოზოური დანაოჭება დაკავშირებულია ა-ის აღმ. ნაწილთან (წყნარი ოკ. მოსაზღვრე მხარეებთან), ჩრდ.-აღმ. ციმბირსა და ინდოჩინეთის ნ.-კ-თან, აგრეთვე ტიბეტის ზეგნის აღმ. და სამხრ. განაპირა მხარეებთან. ალპ. დანაოჭებამ მოიცვა ა-ის ორი ვრცელი ზოლი: ა) ხმელთაშუაზღვიური დანაოჭება აერთიანებს სამხრ. ევრ., ანატოლია-კავკასია-ირან-ავღანეთის, ქოფეთდაღ-პამირის, ჰიმალაისა და ბირმის მთიანეთებს და ზოგადად თითქმის განედურადაა გადაჭიმული; ბ) აღმ. ა-ის კაინოზოური დანაოჭების თითქმის მერიდიანულ ზოლში შედის მთელი კამჩატკა, სახალინი, იაპ. კ-ები, ტაივანი, ფილიპინისა და მალაის არქიპელაგების უმეტესი ნაწილი. ა-ში გამოიყოფა შემდეგი ძირითადი გეომორფოლ. ერთეულები:

1. დას. ციმბირის დაბლობი — მსოფლიოს ერთ-ერთი უდიდესი, თითქმის დაუნაწევრებელი ვაკე — მდებარეობს ურალის აღმ-ით. მისი საფუძველია დაძირული და მდინარეულ-ზღვიური ნალექით დაფარული ჰერცინული ნაოჭა ფილაქანი.

2. მდინარეული ხეობებით დანაწევრებული, პენეპლენიზებულზედაპირიანი შუა ციმბირის ზეგანი (ანგარის ფარი), რ-ის უმეტესი ნაწილი ზ. დ. 200 — 500 *მ*-ზეა. ბაიკალური დანაოჭებით წარმოქმნილი კონსოლიდებული სუბსტრატი დაძირულია 1—3 *კმ* სიღრმეში და დაფარულია უმთავრესად პალეოზოური ნალექებითა და წყვეტილად გავრცელებული ტრაპებით, ე. ი. ლავური განფენებით. მდებარეობს დას. ციმბირის აღმ-ით, მდ. ენისეის გაღმა.

3. აღმ. და სამხრ. ციმბირის მთიანეთები (ჩრდ.-აღმ. ციმბირის მთიანეთში შემავალი ვერხოიანსკის, ჩერსკის და სხვ. ქედები; ამურისპირეთის, ბაიკალისპირეთის, საიან-ალთაის მთიანეთები) შედგება მდინარეთა ხეობებით დანაწევრებული სხვადასხვა (უმთავრესად 4000 *მ*-ზე ნაკლები) სიმაღლის ბრტყელთხემიანი ქედებისაგან. ეს ქედები ბაიკალური, კალედონური და ჰერცინული დანაოჭების შედეგად წარმოქმნილი სტრუქტურებია, რ-ებმაც პენეპლენიზაცია და განმეორებითი აზევება განიცადეს. აღმ-იდან და სამხრ-იდან ისინი ნახევარწრიულად ერტყმიან გარს ანგარის ფარს. ორივე მთიანეთი აგებულია მჟავე და ტუტე ინტრუზივებით, სხვადასხვა ასაკის (არქეულიდან მეზოზოურამდე) დანალექი და მეტამორფული წყებებით (სამხრ. ციმბირში უფრო ძველი ფორმაციებია განვითარებული, ვიდრე ჩრდ.-აღმ. ციმბირში).

4. კამჩატკის ნ.-კ. და მის სამხრ-ით კურილის კ-თა რკალი ზედამესამეული, მეოთხეული და თანამედროვე ვულკანებით გართულებული კაინოზოური (ალპური) ნაოჭა სისტემებია.

5. ყაზახეთის წვრილგორაკები, რ-ებიც კალედონური მთიანი ნაგებობების ნაშთია და პენეპლენიზაციის ერთ-ერთ ბოლო სტადიაშია. უმთავრესად პალეოზოური წყებებით ნაგებ ამ მხარეში თავისებურად არის შეხამებული ვაკეები და წვეტიანი გორაკ-ბორცვები თუ სერები.

6. თურანის დაბლობი (ჰერცინული ფილაქანი), შედგება დაბალი ვაკეებისა და ზეგნებისაგან. ხშირია ეოლური ეროზიისა და აკუმულაციის ფორმები (ბარხანები და ა. შ.). კასპიის ზღვასთან მდე-

ბარე ყარაგიეს ანუ ბათირის ღრმული (—13:2 *მ* ზ. დ.) სსრკ ხმელეთის უდაბლესი პუნქტია. თურანის აღმ. ნაწილი (ტარიმის ტაფობი ჩინეთში) დას. ნაწილზე მაღალია და მთელი მისი შუაგული ტაკლა-მაკანის ქვიშიან უდაბნოს უკავია.

7. ტიან-შანის მთიანეთი, აღმართულია სსრკ და ჩინ. ტერიტორიაზე, ერთი მხრით, ყაზახეთის წვრილგორაკებსა და დას. თურანის დაბლობსა და, მეორე მხრით, პამირ-ალაის მთიანეთსა და აღმ. ტარიმის ტაფობს შორის. ჰერცინული დანაოჭების შემდეგ განიცადა ჯერ პენეპლენიზაცია, შემდეგ კი მძლავრი აზევება (გამარჯვების პიკი, 7430 *მ*), ნაწილობრივი დანაწევრება და გამყინვარება.

8. ტიბეტის ზეგანი კუნლუნის ჰერცინულ და ჰიმალაის ალპ. ნაგებობას შორის მოქცეული ძველი (ბაიკალური დანაოჭების) სტრუქტურაა, რ-იც პენეპლენიზაციის, დაძირვისა და მეზოზოური ნალექებით დაფარვის შემდეგ მძლავრი აზევების შედეგად მსოფლიოს უმაღლეს ზეგნად გადაიქცა. მისი ზედაპირის უმცირესი სიმაღლე 4000 *მ*, ხოლო უმეტესი ნაწილი 5000 *მ*-ზე მაღლა მდებარეობს.

9. ტიბეტის აღმ-ით, ჩინ. ტერიტორიაზე მდებარეობს პალეოზოური და მეზოზოური ნალექებით დაფარული ბაიკალურ-კალედონური დანაოჭების არე. იგი შედგება მყარი ბელტებისა (ორდოსის, ჩრდ. ჩინეთისა და სხვ.) და ინტენსიური დაძირვის პროცესში მყოფი ჩინეთის დიდი დაბლობებისაგან (მდ-ების ჰუანჰესა და იანძის ქვემო დინებაში). ამ დაბლობების გამოკლებით რელიეფი შედგება პლატოებისა და საშ. მთებისაგან, რ-თა სიმაღლე 3000-4000 *მ* არ აღემატება.

10. მთელ სამხრ.-დას. ა-ს, ანატოლიიდან ბენგალის უბის აღმ. სანაპირომდე, გასდევს კაინოზოური დანაოჭების მთათა ზოლი, რ-შიც შედის მცირე ა., კავკასია, ირანი, ქოფეთდაღ-პამირის სისტემა, ავღანეთი, ჰინდუქუშ-ყარაყორუმი და ჰიმალაი. მთელი ამ ვრცელი ზოლისათვის, რ-ის სიგრძე ა-ის ფარგლებში (სწორი ხაზით) 7000 *კმ*, ხოლო სიგანე — 300—1500 *კმ*, დამახასიათებელია მთლიანად დანაწევრებული ახალგაზრდა — ალპინოტიპური მაღალმთიანი და საშუალმთიანი რელიეფი შიგადაშიგ სხვადასხვა სიმაღლის ზეგნებით (პამირი, ამიერკავკ., ირანის, ანატოლიისა და სხვ. ზეგნები).

11. ალპურ-ჰიმალაიური სარტყლის სამხრ-ით მდებარეობს და მისგან მესოპოტამიისა და ინდ-განგის დაბლობებით არის გამოყოფილი ძველი სტრუქტურებისაგან შემდგარი არაბ. და ინდოსტანის ნ.-კ-ები. ზოგი გეოლოგის აზრით, ისინი უნდა იყვნენ სამხრ. ნახევარსფეროს ყოფილი უზარმაზარი კონტინენტის, ე. წ. გონდვანის ნატეხები. მათი გეოლ. აღნაგობა განსხვავებულია: არაბ. ტერიტ. უმეტესი ნაწილი აგებულია დანალექი ქანებით, რ-ებიც ფარავენ ბაიკალური დანაოჭების სტრუქტურებს, ინდოსტანში კი უძველესი სტრუქტურები — საამიდები და სატპურიდები თითქმის ყველგან გაშიშვლებულია და ქმნის დეკანის ზეგანს, რ-ის მნიშვნელოვანი ჩრდ.-დას. ნაწილი დაფარულია ტრაპული ფორმაციით (დეკანის სინეკლიზა). ორივე ნ.-კ-ის რელიეფში ჭარბობს ზეგნები, რ-თა სიმაღლე მხოლოდ განაპირა, მთიან ნაწილში აღემატება 1000 *მ*.

12. ინდოჩინეთის ნ.-კ-ის უდიდეს ნაწილს საშუალმთიანი რელიეფი აქვს და მეზოზოური ნაოჭა სტრუქტურებისაგან შედგება (მთელი მალაკის ნ.-კ., მდ. სალუინის აუზი, მდ. მეკონგის შუა და ზემო დინების აუზი), რ-ებზეც დას-იდან მიზრდილია ბირმის კაინოზოური ნაოჭები, ხოლო აღმ-იდან—ინდოჩინეთის მასივისა და სამხრ. ჩინეთის ბაიკალური დანაჭოების პალეოზოური ნალექებით დაფარული სტრუქტურები.

13. ა-ის აღმ-ით მდებარე კ-ები—იაპონიისა, ფილიპინისა, ტაივანის და მალაის არქიპელაგი კაინოზ. სტრუქტურებით აგებული, მეტ-ნაკლებად მთიანი (საშუალმთიანი) კ-ებია, რ-თა უმრავლესობის რელიეფი გართულებულია ჩამქრალი და მოქმედი ვულკ. ნაგებობებით.

14. ა-ის ჩრდ-ით მდებარე კ-ების დას. ჯგუფი (ჩრდ. მიწა და სხვ.) შედგენილია ძველი (კალედონურ-ჰერცინული), ხოლო აღმ. ჯგუფი (ახალციმბირის, ვრანგელის) — უფრო ახალი (მეზოზოური) ნაოჭა სტრუქტურებით. რადგანაც ეს კ-ები მაღალ განედებზე მდებარეობს, მათი მნიშვნელოვანი ნაწილი ამჟამადაც დაფარულია ყინულით, მეოთხეულ პერიოდში კი ისინი მთლიანი მყინვარული საფრის ქვეშ იყვნენ მოქცეული.

პ ა ლ ე ო გ ე ო გ რ ა ფ ი უ ლ ი  გ ა ნ ვ ი თ ა რ ე ბ ა. ა-ის თანამედროვე ხმელეთმა გეოლ. წარსულში არაერთი მნიშვნელოვანი ცვლილება განიცადა სიდიდის, მოყვანილობის, რელიეფის, ჰიდროგრ. ქსლის, კლიმ. პირობების, მცენარეთა და ცხოველთა სამყაროს შედგენილობის მხრივ. პროტეროზოულ ერაში ზღვას ეკავა უმთავრესად გეოსინკლინური არეები — ურალი, ტიან-შანი, ალთაი, დას. საიანი, ინდოჩინ. და სამხრ. ჩინეთი. ჩინ. ბაქანზე აღმოჩენილი იმდროინდელი კონტინენტური მყინვარების წარმოშობა დაკავშირებული უნდა იყოს პოლუსის მაშინდელ მდებარეობასთან. ჩრდ. და სამხრ. ა-ის კრისტ. ფარები დენუდაციას განიცდიდა.

კამბრიულ პერიოდში ოკეანურმა ტრანსგრესიამ დაფარა არაბეთ-ინდოსტანის ფარების ჩრდ. ნაწილები და ციმბირ-ჩინ. ბაქნების უმეტესი სივრცე. გეოსინკლინებში კამბრიული ნალექები ძირითადად ქვიშნარ-ფიქლოვანი წყებებია, რ-ებშიც ჩართულია კირქვისა და ფუძე ვულკანური ქანების შრეები. სილურულ პერიოდში ბაქნებსა და გეოსინკლინებში კიდევ უფრო მძლავრი ტრანსგრესია მოხდა. კალედონური დანაოჭება გამოვლინდა ჯერ კამბრიულის მეორე ნახევარში და შემდეგ სილურულის ბოლოს, რასაც რეგრესიები მოჰყვა. დევონური პერიოდიდან დაიწყო ახალი, ჰერცინული ტექტონ. ციკლი, რ-იც პერმულში დამთავრდა. ამ დროს მკაფიოდ გამოისახა ურალ-ტიან-შანის, ხმელთაშუა ზღვისა და მონღ.-ოხოტის გეოსინკლინური ზონები. ადრეკარბონული დრო გეოსინკლინებითა და ბაქნების მძლავრი ტრანსგრესიით ხასიათდება. შუაკარბონულ დროში გეოსინკლინურმა აუზებმა რეგრესია განიცადა (ჰერცინული ოროგენეზის შედეგად), ჩინ. ბაქანმა კი — ტრანსგრესია. გვიანდ. კარბონულსა და ადრინდ. პერმულში ვრცელი ტერიტორიები დაიძირა და ტრანსგრესია განიცადა როგორც გეოსინკლინებმა, ისე ბაქნებმა. გვიანდ. პერმული პერიოდი ხასიათდება უმთავრესად კონტინენტური მასალის დაგროვებით. წყნარი ოკ. დანაოჭების ზონაში ამ დროს იწყება ახალი (მეზოზოური) ტექტონ. ციკლი. ტრიასულ, იურულ და გვიანცარცულ პერიოდებში ზღვა ა-ში მხოლოდ გეოსინკლინებში იყო გავრცელებული. ა-ის ტერიტორიაზე უკვე არსებობდა განსხვავებული კლიმ. ზონები, რაზეც მიუთითებს ნამარხი ფაუნა და ნალექთა ხასიათი. ამასთანავე გეოსინკლინებში უკვე იწყებოდა ამოზევებული ნაოჭა ქედების ნგრევა და ინტენსიური ვულკ. მოქმედება. ძლიერ ტრანსგრესიებს ადგილი ჰქონდა ტრიასულ პერიოდში, ადრინდ. იურულის ბოლოსა და გვიანდ. იურულ ეპოქაში, ხოლო რეგრესიებს — შუატრიასულ, ტრიასულ-იურულ პერიოდის საზღვარზე, ცარცულის დასაწყისსა და შუა ნაწილში, როდესაც ინტენსიური დანაოჭების შედეგად აზევება მიმდინარეობდა.

ა-ში მნიშვნელოვან ტექტონ. მოვლენებს ადგილი ჰქონდა ზედა მესამეულ ეპოქაში. ამ ცვლილებათა შედეგად მთები და ზეგნები დაახლ. დღევანდელ სიმაღლემდე აზევდა. ზღვები კი საბოლოოდ განიდევნა და კონტინენტის რელიეფმა ძირითადად თანამედროვე სახე მიიღო.

მეოთხეულ პერიოდში ა-მ განიცადა დიდი გამყინვარება, მაგრამ კონტინენტური ჰავის გამო გამყინვარების მასშტაბი აქ უფრო ნაკლები იყო, ვიდრე ევროპასა და ჩრდ. ამერიკაში. მთლიანი ყინულსაფარი მხოლოდ დას. ციმბირის დაბლობს ფარავდა და ჩ. გ. 60°-მდე აღწევდა. ცნობილია რამდენიმე მყინვარული და მათი გამყოფი უფრო თბილი გამყინვარებათშორისი ეპოქა. ერთ ასეთ ეპოქაში ჩრდ. ყინულოვანი ოკეანის ტრანსგრესიამ დაფარა ჩრდ. ა-ის განაპირა ნაწილები.



ნავთობსადენი ირანის სამხრეთ მთიანეთში.

წ ი ა ღ ი ს ე უ ლ ი  ს ი მ დ ი დ რ ე მეტად მრავალფეროვანია. ნახშირის უდიდესი საბადოები თავმოყრილია ყაზახ. კარბონულ ნალექებში (ყარაღანდის და სხვ. აუზები), ციმბ. პერმულ ნალექებში (კუზნეცკის, მინუსინსკის, ტუნგუსკის აუზები), ჩინ. აღმ. ნაწილში, კორეასა და ინდოსტანის ნ.-კ. აღმ. ნაწილში. მეზოზოური ასაკის ნახშირის საბადოები არის შუა ა-ში, ციმბ. და შორეული აღმოსავლეთის რ-ნში, ჩინეთში (სინძიან-უიღურთა ავტ. რ-ნი, სამხრ. ჩინეთი), კაინოზოური ასაკის ნახშირი მოიპოვება სსრკ-ში (კ. სახალინი, ზღვისპირეთში), იაპონიაში (კ. კიუსიუ) და სხვ. ქვეყნებში. იურული და ცარცული ასაკის საბადოებიდან გამოირჩევა კანსკ-აჩინსკისა და ლენის აუზები. ნავთობით მდიდარია: სსრკ-ში — ამიერკავკასია, დას. ციმბირის ვაკე, თურქმენეთი (ჩელექენის ნ.-კ., ნებითდაღი და სხვ.), მანგიშლაყის ნ.-კ., კასპიისპირა დაბლობი, სახალინი; საზღვარგარეთ — სპარსეთის ყურის სანაპიროს მიმდებარე რ-ნები, რ-ებიც უცხოეთის ქვეყნების ნავთობის მარაგის 1/2 შეიცავენ (საუდის არაბეთი, ქუვეითი, კატარი, ერაყი, ირანის სამხრ.-დას. ნაწილი, აბუ-ზაბი). ნავთობს მოიპოვებენ აგრეთვე ჩინეთში (განსუს პროვინცია), ინდონეზიაში (უმთავრესად კ. სუმატრაზე), ინდოეთში, ბრუნეიში, იაპონიაში (კ. ჰონსიუს დას. სანაპირო) და ზოგიერთ სხვა ქვეყანაში.



ნავთობის მოპოვება ქვიშიან უდაბნოში. თურქმენეთის სსრ.

საწვავი აირი მოიპოვება სსრკ-ში — უზბეკეთში (ბუხარის დეპრესიაში გაზლი და სხვ. საბადოები), დას. ციმბირის დაბლობზე და სხვ.; საზღვარგარეთ — ახლო და შუა აღმოსავლეთის ზემოჩამოთვლილ ქვეყნებში. ქვამარილი მოიპოვება ციმბირის ბაქნის, პაკისტანისა და სამხრ. ირანის კამბრიულ ნალექებში, აგრეთვე კასპიისპირა დაბლობის პერმულ და შუა ა-ის ზედაიურულ და ქვედაცარცულ ნალექებში. რკინის მადნის საბადოებია ყაზახ. მრავალ რ-ნში (განსაკუთრებით კუსტანაის ოლქში) და ციმბ. ბაქანზე — ანგარა-ილიმის რ-ნში, ალდანის ფარის ფარგლებში; საზღვარგარეთ — ჩინეთში (განსაკუთრებით სამხრ. დუნბეი-



ნავთობგადასამუშავებელი ქარხანა ერაყში.

აზია. პამირის მთები.





სამოსახლოები მთის მდინარის ჭალაში. ქაშმირი.

სა და ანშანში), ჩრდ. კორეასა და ინდოეთში. მანგანუმის უდიდესი საბადოებია ინდოეთსა და სსრკ-ში (ჭიათურა — საქართველოში); ქრომის მადნის საბადოებია ყაზახ. ჩრდ.-დას. ნაწილში, თურქეთში, ფილიპინებსა და ირანში. ნიკელით მდიდარია ნორილსკის რ-ნი (სსრკ), სპილენძის მადნით — ყაზახეთი (ჯეზყაზღანი, კოუნრადი და სხვ.) და ჩრდ. ციმბირი, ხოლო საზღვარგარეთ — იაპონია. პოლიმეტალები ბევრია სსრკ-ში (შუა აზიაში ყარათაუს ქედი და მადნეული ალთაი), იაპონიაში, აღმ. ჩინეთში, ბირმასა და ვიეტნამში. ბოქსიტების დიდი საბადოებია სსრკ-ში (ყაზახ. სსრ, კრასნოიარსკის მხარე), ინდოეთში, ბირმაში, ინდონეზიაში, ფოსფორიტებისა — სსრკ-ში (ყაზახ. სსრ); კალისა — შორეული აღმოსავლეთის და აღმ. ციმბირის რ-ნებში. ჩინეთში აღსანიშნავია მეტად თავისებური შემადგენლობის სტიბიუმ-ვერცხლისწყლის და კალავოლფრამის გამადნებები. კალის ქვიშრობების სარტყელი გადაჭიმულია ბირმა-ტაილანდიდან მალაკის ნ.-კ-ზე და ინდონეზ. კ-ებზე. სსრკ-ში ოქროს მთავარი საბადოები თავმოყრილია ჩრდ.-აღმ. ციმბირში, ალდანის აუზსა და მდ. ლენის ზედა აუზში, ამურისპირეთში, ჩრდ. ყაზახეთში. უზბეკეთსა და სხვ. რ-ნებში; საზღვარგარეთ — კორეაში, იაპონიასა და სხვ. ქვეყნებში. ალმასის საბადოები გამოკვლეულია და მოპოვება წარმოებს იაკუტიის დას. ნაწილში (სსრკ).

ჰ ა ვ ა. ვრცელი ტერიტორია, მრავალფეროვანი რელიეფი და სხვ. ფაქტორები განსაზღვრავს ა-ის კონტინენტის რთულ კლიმ. ხასიათს. აქ გვხვდება დედამიწის ყველა კლიმატური ზონა ეკვატორულიდან სუბარქტიკულამდე. საშ. წლ. ტემპ-რა მერყეობს 28°-იდან —16°-მდე C, ივლისისა 30°-იდან 0°-მდე C, იანვრისა 25°-იდან —50°-მდე C. ტემპ-რის წლიური ამპლიტუდა მერყეობს 1—2°-იდან 65°-მდე C. ნალექთა საშ. წლ. რაოდენობა ჩერაპუნჯში (ინდ., ასამი) 12 000 *მმ* აღწევს (1861 წ. — 22 900 *მმ*), ხოლო თურანსა და ინდის ვაკეზე ზოგან 100 *მმ*-ზე ნაკლებია. ა-ის უმეტეს (უმთავრესად შიგა) ნაწილში კონტინენტური ჰავაა. ამის მიზეზი ის არის, რომ ატლანტის ოკ. შორსაა, წყნარი ოკ-ის გავლენა ა-ზე კი სუსტია, ვინაიდან ჰაერის თბილ მასებს წინ ეღობება ზღვისპირა ქედები, ქარიც უმეტესად კონტინენტიდან ქრის, ხოლო ინდოეთის ოკ-იდან წამოსულ ტროპ. და ეკვატორულ ჰაერს მსოფლიოს უმაღლესი მთაგრეხილები აკავებს და არ უშვებს ქვეყნის სიღრმეში. სამაგიეროდ, ჩრდ-იდან ცივი არქტიკული ჰაერის შემოჭრას არაფერი აფერხებს.



მწვერვალი სინიოლჩუ (6887 მ). ჰიმალაი.

ა-ის ჰავაზე დიდ გავლენას ახდენს ხმელეთის ძლიერი გახურება ზაფხულობით და ასეთივე ძლიერი გაცივება ზამთრობით, რის შედეგადაც ატმოსფეროს ცირკულაცია მკვეთრ სეზონურ ცვალებადობას განიცდის და დიდი მნიშვნელობა ენიჭება ატმოსფეროს მოქმედების ადგილ. ცენტრებს. ამგვარი ცენტრებია: ზამთრობით — ციმბ. ანტიციკლონი და ზაფხულობით — ირანის წნევის მინიმუმი. ციმბ. ანტიციკლონის არე გამოირჩევა ყინვიანი, თითქმის უქარო და უღრუბლო ამინდით, რ-იც თვეობით ბატონობს ხოლმე. სიცივის მაქსიმუმი ჩრდ. ნახევარსფეროს „სიცივის პოლუსის" არეში — ვერხოიანსკისა და ოიმიაკონის ქვაბულთა რ-ნშია, სადაც იანვ. საშ. ტემპ-რა — 50°C-ზე დაბალია. ცალკეულ შემთხვევებში ყინვა — 70°C აღწევს.

პოლარული ფრონტი, ე. ი. პოლარული ანუ ბორეალური და ტროპ. ჰაერის მასების შეხების ზონა ზამთრობით სამხრეთშია, რაც იწვევს ზამთრის წვიმებს წინა ა-ის სამხრ. მთაგრეხილების არეში (ხმელთაშუა ზღვის ჰავა). უფრო ჩრდ-ით (წინა და შუა ა-ში) ციკლონური მოქმედება ძლიერდება: ზამთრის დასაწყისში ნაკლებად, გაზაფხულზე უფრო მეტად. ზაფხულობით იგივე ფრონტი ჩრდ-კენ ინაცვლებს. ამ დროს ა-ის სუბტროპ. და ნაწილობრივ ზომიერ ზონაშიც ინტენს. გათბობა კონტინენტურ პოლარულ ჰაერს გარდაქმნის კონტინენტურ ტროპ. ჰაერად (წინა, შუა და ცენტრ. ა-ში). სამხრ. ციმბირის მთებში და ცენტრ. აზიის ჩრდ. ნაწილში ზაფხული ნალექიანია. შიდა ა-ის დანარჩენ სივრცეზე ციკლონური მოქმედება სუსტია და ბატონობს ცხელი, ბუღიანი, უღრუბლო, მშრალი ამინდი. განსაკუთრებით ძლიერ ხურდება ირანის ზეგნის დაბალი ადგილები და ინდის ქვემო დინების რ-ნი (ირანული მინიმუმი).

აფრიკიდან (დას-იდან) მონაბერი ცხელი და მშრალი ქარი არაბეთისა და დას. ინდ. ჰავას ტროპ. უდაბნოების ჰავას ამსგავსებს.

აღმ. ა-ში ზაფხულობით წარმოქმნილი წყნარი ოკ. პოლარული ფრონტი (ზღვიური ბორეალური და ზღვიური ტროპ. ჰაერის მასების ურთიერთშეხების ზონა) სამხრ. კორეასა და ჩრდ. იაპონიაზე გადის. წარმოიშობა წყნარი ოკ. ზაფხულის მუსონი, რ-საც გადააქვს ტროპ. თბილი და ნესტიანი ჰაერი წყნარი ოკ. სამხრ-იდან ჩრდ-კენ და ჩრდ.-დას-კენ. ცივ ოკეანურ დინებებთან შეხებისას ჰაერის ქვედა ფენა ძლიერ ცივდება და იწვევს ოხოტისა და ნაწილობრივ იაპ. ზღვების სანაპიროებზე ნისლიანობას, წვიმებს, ზომიერი განედებისათვის მეტად ცივ ზაფხულის ამინდს. შორეული აღმ. გრილი და ნესტიანი ზაფხული, უხვი ნალექიანობა სწორედ ამ მუსონთანაა დაკავშირებული. ზომიერი ზონის ეს მუსონური ჰავა სამხრ-ით ჩ. გ. 38°-მდე ვრცელდება. შემოდგომობით წყნარი ოკ. პოლარული ფრონტის გასწვრივ ხშირია ტაიფუნები— ტროპ. ზონაში წარმოშობილი ღრმა ციკლონები, რ-ებიც იწვევენ ქარიშხალს. ზამთრობით წყნარი ოკ. პოლარული ფრონტი ციმბ. კონტინენტური მუსონის მოწოლით ტროპ. ზონაში გადაადგილდება ხოლმე.

ა-ის ტროპ. ნაწილში ზამთრობით კონტინენტური ტროპ. ჰავაა, ზაფხულობით კი — ზღვის ეკვატორული. ზაფხულის ეკვატორული მუსონი წვიმებს იწვევს და არაკანის, დას. გატების, ჰიმალაისა და ტაილანდის მთებში ნალექიანობა რეკორდულ სიდიდეს აღწევს. ცეილონზე, მალაკასა და ინდონეზიაში გამუდმებით ბატონობს ზღვის ეკვატორული ჰაერი და ჰავაც ტიპური ეკვატორულია.

ა-ში არის ჰავის შემდეგი ძირითადი ტიპები: 1. ტუნდრისა; 2. აღმ. ციმბირის მკვეთრად კონტინენტური (ცივი და მშრალი); 3. დას. ციმბირის ცივი, ზომიერად ნოტიო; 4. კოლხეთის ნოტიო სუბტროპიკული; 5. ზომიერი ზონის უდაბნოებისა; 6. სუბტროპ. უდაბნოებისა; 7. წინა-ა-ის დას. განაპირა მხარის ხმელთაშუა ზღვის სუბტროპიკული; 8. წინა და ცენტრ. ა-ის მთის სტეპების სუბტროპიკული; 9. პამირისა და დას. ტიბეტის მაღალმთიანი უდაბნოებისა; 10. აღმ. ა-ის ზომიერი ზონის მუსონური ტროპიკული; 11. აღმ. ა-ის მუსონური სუბტროპიკული; 12. სამხრ. და სამხრ.-აღმ. ა-ის და მცირე ზონდის კ-ების მუსონური ტროპიკული; 13. ცეილონისა და მალაის ეკვატორული.

შ ი გ ა  წ ყ ლ ე ბ ი. ა. უზარმაზარი ტბებისა და მდ-ების ქვეყანაა. ა-ის უდიდესი მდ-ები (ობი, ენისეი, ლენა) ეკუთვნის ჩრდ. ყინულოვანი ოკ. აუზს და სსრკ ტერიტორიაზეა. წყნარი ოკ. აუზს განეკუთვნება ამური (სსრკ), იანძი, ჰუანჰე (ჩინეთი), მეკონგი (ინდოჩინეთი) და სხვ.; ინდ. ოკ. აუზს — სალუინი და ირავადი (ინდოჩინეთი), ბრაჰმაპუტრა, განგი და ინდი (ინდოეთი), ტიგრისა და ევფრატის შეერთებით წარმოქმნილი შატ-ელ-არაბი (ერაყი); ატლანტის ოკ. აუზს — მთის მცირე მდ-ები: ყუბანი, რიონი, ჭოროხი. ა-ის მნიშვნელოვანი ნაწილი (17,7 მლნ. *კმ*$^2$) გაუდინარ აუზებს უკავია, რ-თა ჩამონადენი გროვდება მკვდარ ზღვაში, კასპიის, არალის, ლობნორის, ბალხაშისა და სხვ. მლაშე ან მომლაშო ტბებში. არიდული მხარეების ზოგ მდინარეს სარწყავად იყენებენ, ზოგიც იჟონება, ორთქლდება, ამიტომ ბევრი მათგანი შესართავამდე ვერ აღწევს (მაგ., შუა აზიის მდ-ები ტარიმი, ჩუ, ზარაფშანი).

საზრდოობისა და რეჟიმის მიხედვით ა-ის მდ-ები შემდეგ დიდ ჯგუფებად იყოფა: 1. ციმბ. მერიდიანული დიდი მდ-ები. ისინი წყალუხვნი არიან, უმნიშვნელო ვარდნა აქვთ, ზამთრობით იყინებიან (ზოგიერთი—ფსკერამდე), გაზაფხულზე ძლიერ დიდდებიან, მარადმზრალი ნიადაგი არ იწოვს წყალს, ხოლო სამხრ-იდან ჩრდ-კენ მიმართული მდ-ების ზემო დინებაში ყინული უფრო ადრე ირღვევა, ვიდრე შუა და ქვემო დინებაში, ყინულურღვევის ქვემო უბნებში თოშხერგილები ჩნდება და წყალი გუბდება. 2. მშრალი კაუდინარი არეების მდ-ები, რ-თაც დიდი მნიშვნელობა აქვს ხელოვნ. რწყვისათვის. განასხვავებენ: ა) მაღალი მთის მდ-ებს, რ-ებიც თოვლ-მყინვარებით საზრდოობენ და წყლის მაქს. ხარჯი ზაფხულობით აქვთ (ამუდარია, სირდარია, ტარიმი) და ბ) უდაბნოთა განაპირა მხარეების მდ-ებს, რ-ებიც წვიმისა და თოვლის წყლით საზრდოობენ და მეტად არამყარი რეჟიმი აქვთ; 3. მუსონური ა-ის მდ-ები. ზაფხულობით მათს წყალდიდობას წვიმები იწვევს, ზამთრობით ძლიერ კლებულობენ; 4. ხმელთაშუაზღვიური რეჟიმის მდ-ები, რ-ებსაც წყლის მაქს. ხარჯი ზამთარში აქვთ (წინა ა-ის განაპირა მცირე მდინარეები) და 5. მთელი წლის მანძილზე წყალუხვი მდინარეები (ინდონეზიასა და ეკვატორული ჰავის სხვა მხარეებში).

კასპიის ზღვა მსოფლიოს უდიდესი ტბაა, ბაიკალი — უღრმესი. აქვეა ტბის მრავალი გენეტ. ტიპი — რელიქტური (ძველი ზღვების ნაშთები — კასპიისა და არალის „ზღვები"), ტექტონიკური (ბაიკალი, მკვდარი ზღვა, ვანის ტბა, რეზაიე ანუ ურმია, სევანი), ნგრევით შეგუბებული (სარეზი, რიწა), ვულკანური (ძინბოხუ მანჯურიაში, ფარავანი საქართველოში), მყინვარული (ტელეცკოე ალთაიზე), კარსტული (ცერიქოლი ბალყარეთში, ტბები დას. ტავრში და სხვ.). ა-ის არიდულ მხარეებში უმთავრესად მლაშე გაუდინარი ტბებია. ჩრდ. და სამხრ. ა-ის უხვტენიან მხარეებსა და მთიანეთებში ჭარბობს მტკნარი გამდინარი ტბები.

ა-ის მდინარეები და ტბები მნიშვნე-

ლოვანი სატრანსპ. გზებია, რ-ებიც განსაკუთრებულად მნიშვნელოვანია ციმბირისათვის ჩრდ. რ-ნების სამხრ. რ-ნებთან დასაკავშირებლად (ზაფხულში — ნაოსნობისათვის, ზამთარში — სამარხილე გზებისათვის). მრავალი მდინარე შეიცავს ჰიდროენერგიის დიდ მარაგს, რასაც დიდი მასშტაბით იყენებენ სსრკ-ში (ჰესები ენისეიზე, ანგარაზე, ობსა და ირტიშზე, შუა აზიის მთებში), იაპონიაში, კორ. სდრ-ში, ჩინეთში, ნაკლებად — სხვა ქვეყნებში. ჰესების მშენებლობის დროს ა-ის მდინარეებზე შექმნილია დიდი წყალსაცავები, მ. შ. გამოირჩევა ბრატსკის, ანგარის და კრასნოიარსკისა ენისეიზე, ნოვოსიბირსკისა — ობზე, ბუქთარმისა — ირტიშზე; წყალსაცავებია აგრეთვე შუა აზიის (ჰაუზხანის, ფარჰადის, ყაირაქყუმის), აღმ. და ჩრდ.-აღმ. ჩინ. (სუნჰუაჰუ და სხვ.) და კორ. (სუპხუნხო) მდინარეებზე.

ა-ის მიწისქვეშა წყლებს დიდი მნიშვნელობა აქვს მოსახლ. წყლით მომარაგებისათვის, განსაკუთრებით არიდული ჰავის რ-ნებში (შუა აზია, ტარიმის დეპრესია, ირანი). ბევრი მთიანი რ-ნი (კავკასია, იაპონია, ინდონეზია) მდიდარია მინერ. წყლებით.

ნ ი ა დ ა გ ი. ნიადაგის ტიპები ა-ში უაღრესად რთულად არის განაწილებული. განედურ ზონალურობასთან ერთად, რ-იც მკაფიოდ არის გამოხატული ვაკეებზე (განსაკუთრებით ჩრდ. ა-ში), დიდი მნიშვნელობა აქვს ნიადაგურ სიმაღლებრივ სარტყელსაც (მთიან მხარეებში). ციმბირში ურალიდან შორეულ აღმ-მდე განედურად გადაჭიმულია ტუნდრის ეწერი, ტყის რუხი, სტეპის შავმიწა და წაბლა ნიადაგების ზონები. ჩრდ. ა-ის მთებში ჭარბობს მთა-ტყის ეწერი და მთის ტუნდრის ნიადაგი. დას. ციმბირში ნიადაგის ძირითადი განედური ზონების ფონზე გვხვდება ჭაობიანი, სამხრ. კი — ბიცობი ნიადაგი.

წინა და შუა ა-ში, სადაც უდაბნოს ლანდშაფტია, ბატონობს რუხი ნიადაგი, გვხვდება მურა, ქვიშნარი და დამლაშებული ნიადაგებიც. შავი და ხმელთაშუა ზღვების სანაპიროებზე (ანატოლიაში, კოლხეთში) ხეშეშფოთლიანი ტყე-ბუჩქნარის ყავისფერი, მთის ტყის ყომრალი და სუბტროპ. წითელმიწა ნიადაგებია გავრცელებული. წინა და შუა ა-ის მთებსა და ზეგნებზე მთის სტეპების შავმიწა და წაბლა ნიადაგებია. მთის სტეპის ნიადაგს მოების ზემო ზოლში გაველიანებული მთის მდელოს ნიადაგი ცვლის.

ცენტრ. ა-ში მშრალი სტეპის მურა და უდაბნოს ქვიანი ნიადაგებია. ტიბეტ-პამირის ნიადაგსაფარში თავისებურად შეხამებულია მაღალმთის უდაბნოსა და მთის ტუნდრის ნიადაგების ტიპები. აღმ. ა-ში (საბჭ. ზღვისპირეთში, ჩრდ.-აღმ. ჩინეთში, კორეასა და იაპონიაში) წყნარი ოკ. გავლენით ნიადაგის ზონები მერიდიანულად ვრცელდება. ცენტრ. ა-ის საზღვრებთან წაბლა ნიადაგია, მას მისდევს შავმიწა, ტყის ყომრალი და სუბტროპ. წითელმიწა ნიადაგები.

სამხრ. ა-ში ფართოდაა გავრცელებული ტროპ. წითელმიწები, ლატერიტები და სავანის წითელ-ყომრალი ნიადაგები; ინდოსტანის შუა ნაწილში არის მშრალი სავანისა და პრერიებისათვის დამახასიათებელი შავმიწები.

მ ც ე ნ ა რ ე უ ლ ო ბ ა. ა-ის ტერიტ. შედის ორ ძირითად ფლორისტულ ოლქში — ჰოლარქტიკულსა და პალეოტროპიკულში (სამხრ. ა). ჰოლარქტიკული ოლქის ფლორა გეოლ. წარსულში ბევრჯერ შეიცვალა არსებითად, პალეოტროპ. ფლორა კი თითქმის უცვლელი რჩებოდა. ჰოლარქტიკული ფლორა უმთავრესად მთებში გაჩნდა და იქიდან გავრცელდა ჩრდ. ა-ის ვაკეებზე. ასეთი წარმოშობისაა ტუნდრა, ტაიგა და ა. შ.; ტუნდრა, თავის მხრივ, იყოფა ქვეზონებად: ჩრდ. ქვეზონაში (ოკეანის სანაპიროზე) იზრდება ხავსი და მღიერი, შუა ქვეზონაში — ბუჩქნარი (ჯუჯა არყი, ლურჯი მოცვი, შტოში და სხვ.), ხოლო სამხრ. ქვეზონაში ანუ ტყე-ტუნდრაში ერთმანეთს ცვლის ტყე, ბუჩქნარი და ტუნდრა.

ტაიგა გადაჭიმულია ციმბ. მთელ სიგრძეზე, მისი ჩრდ. საზღვარი (ჩ. გ. 72°2′) ტაიმირის ნ.-კ-ს აღწევს, სამხრ. ნაწილში, დას. ციმბირის დაბლობის ტაიგაში, ჭარბობს მუქწიწვიანი ჯიშები (ნაძვი და სოჭი), ჩრდ-ით კი — ციმბ. ლარიქსი. მდ. ენისეის აღმ-ით, წყნარ ოკ-მდე ნათელწიწვიანი ტყეებია (დაურის ლარიქსი). უფრო სამხრ-ით იზრდება ნაძვნარ-სოჭნარი, შიგადაშიგ ცაცხვნარიც გვხვდება. ჩრდ.-აღმ. ა-ში ლარიქსს ემატება სურნელოვანი ალვის ხე, კორეულა, აიანური ნაძვი. ამურის აუზში, რ-იც ჩინეთ-იაპ. ფლორისტულ ქვეოლქში შედის, მცენარეულობა თავისებურია. აქ ზომიერი ზონის ფართოფოთლოვანი ტყეები უშუალოდ ემიჯნება სუბტროპ. ტყეებს, ამიტომ ფლორა ძლიერ შერეულია, მრავალფეროვანია. ციმბირის ტყიანი ზონის სამხრ. გვხვდება ქსეროფიტული ბალახოვანი მცენარეულობით დაფარული სტეპის ფრაგმენტები. ჭარბობს სხვადასხვა სახის ვაციწვერა, კელერია, აბზინდა, წივანა, ორლებნიანი მცენარეები.

ცენტრ. და შუა ა-ის არიდულ მხარეებში თავმოყრილია ვრცელი უდაბნოები და მშრალი სტეპები. ა-ის უდაბნოები გაზაფხულზე წალკოტს მოგვაგონებს, ყვავის ქოლგოსნები, გლერძები, ხურხუმები, ბოლქვიანები, მაგრამ ზაფხულობით ყველაფერი ჭკნება. ბევრია ეკლიანი და წვრილფოთლიანი საქსაულის, იალღუნის, ჯუზღუნის ბუჩქი. ყველაზე უფრო უსიცოცხლოა ირანის უდაბნოები, გობის უდაბნოში კი, პირიქით, კარგი საძოვრებია. პამირ-ტიბეტის ზეგნებზე მაღალი მთის ცივი უდაბნოებია.

ვერტიკალური გეობოტანიკური სარტყლების ყველაზე სრული სისტემა წარმოდგენილია ჰიმალაის ქედის სამხრეთ ფერდობზე: მარადთოვლიანი და ალპური სარტყლების ქვევით მდებარეობს ჯერ როდოდენდრონების (ჩვენი შქერის მონათესავე ხე-ბუჩქეული მცენარეების) სარტყელი, შემდეგ წიწვიანი ტყეები (ჰიმალაის კედარი, ნაძვი, ფიჭვი), ფართოფოთლოვანი ტყეები (მუხა, კაკალი), მარადმწვანე სუბტროპიკული და სულ დაბლა (განგის აუზში) ნამდვილი ტროპიკული ტყეები. მალაის არქ. მთების მაღალ სარტყლებში გვხვდება ჩრდ. წარმოშობის სუბარქტიკული მცენარეები.

სამხრ. ა. ფლორისტულად პალეოტროპ. ოლქს განეკუთვნება. ინდოსტანის ფლორა და ფაუნა აღმ. აფრიკისას წააგავს. დეკანის ზეგნის უმეტესი სივრცე სავანებს, ჯაგეკლიან ბუჩქნარებსა და სტეპებს უკავია. ინდოსტანის სანაპიროები, განგის აუზი და მთელი სამხრ.-აღმ. ა. (ინდოჩინეთი, მალაისა და ფილიპინის არქიპელაგები) დაფარულია ნოტიო ტროპ. ტყეებით (ჰილეით), სადაც გამოიყოფა ტყის 11-მდე სართული. ფიკუსის, თუთის, დიპტეროკარპუსის, მიმოზისა და ზოგიერთი სხვა ხის სიმაღლე 100 *მ* აღწევს. უფრო დაბალ სართულებში იზრდება პალმები, ხეგვიმრები და სხვ.; ხეებზე ხარობს თვალწარმტაცი ორქიდეები, გვიმრები და სხვა ეპიფიტები, ათასგვარი ლეშამბო (ლიანი) ხლართავს და ხშირად „ახრჩობს“ ხეებს. ბალახოვანი მცენარეები 5—6 *მ*-მდე იზრდება; ხშირია ბამბუკის ტევრები.

ა. კულტ. ფლორის უმეტესი ნაწილის (2/3) სამშობლოა. აღმ. ა-იდან გავრცელდა ფეტვი, უგრეხელი, ბევრი ფესვნაყოფიანი მცენარე, გარგარი, ატამი, ქლიავი, ციტრუსები, ჩაი, რევანდი, ტუნგო, ჟენ-შენი, ჩაის ვარდი, ზოგიერთი მაგნოლია, კამელია, ქრიზანთემა; ინდოეთიდან და ინდომალაიდან — ბრინჯი, შაქრის ლერწამი, ბადრიჯანი, კიტრი, ქუნჯუთი, კენაფი, პილპილი, ჰილი, მიხაკის ხე, ჯავზი (მუსკატის კაკალი), ჯანჯაფილი, ქოქოსისა და სხვ. პალმები, ციტრუსები, ბანანი, პურის ხე, იამსი, ტარო. შუა ა-მ და მთიანმა ინდოეთმა მისცა მსოფლიოს რბილი ხორბალი, მუხუდო, ცერცვი, ოსპი, სელი და ზოგი სხვ. ზეთოვანი მცენარე, ბამბის ბუჩქი გუზა; წინა ა-მ — ხორბლის 9 სახეობა, ჭვავი, ვაზი, მსხალი, ალუჩა, კომში, ნუში, ესპარცეტი, იონჯა.

ც ხ ო ვ ე ლ თ ა  ს ა მ ყ ა რ ო. ა-ის ცხოველთა სამყარო მრავალფეროვანია. მისი უდიდესი ნაწილი შედის *პალეარქტიკის ოლქში,* ტროპ. ა. — *ინდომალაის ოლქში*; არაბეთის უკიდურესი სამხრ. ნაწილი განეკუთვნება *ეთიოპიის ოლქს,* ხოლო მცირე ზონდის კ-ები — *ავსტრალიის ოლქს*. მრავალ სახეობას უზარმაზარი არეალი უკავია. ზოგიერთი (მგელი, მელა და სხვ.) თითქმის მთელ კონტინენტზე ან მის უმეტეს ნაწილშია გავრცელებული, ენდემური ოჯახების რაოდენობა კი მეტად უმნიშვნელოა. ენდემურია: ძუძუმწოვრებიდან — ფრთამატყლიანისებრნი, ბამბუკის დათვისებრნი, გრძელტერფასებრნი, გიბონისებრნი; ფრინველებიდან — რქანისკარტასებრნი, ულვაშა წიწკანასებრნი, ფოთლის ფრინველისებრნი; ქვეწარმავლებიდან — კუდფარიანი გველისებრნი, დიდთავა კუსებრნი; ამფიბიებიდან — ოთხთითა ტრიტონისებრნი; თევზებიდან — შუბლფართო თევზისებრნი, ტლუ თევზისებრნი, რ-ებიც მხოლოდ ბაიკალის ტბაში იცის.


მიწის ხვნა ყაზახეთის სტეპებში.

ა-ისა და ჩრდ. ამერ., უმეტესად კი მათი ჩრდ. მხარეების ფაუნა ძლიერ ემსგავსება ერთმანეთს. ა-ის და ამერ. ტუნდრასა და ტაიგაში გვხვდება ცხოველთა საერთო გვარები და სახეობები (ჩრდ. ირემი, ლოსი, ლემინგი და სხვ.), სამხრ. განედებში — ამერ. ჯგუფები (ტაპირები, ჩხრიალა გველები, ალიგატორები და სხვ.). ეს მოვლენა ადასტურებს, რომ ამ ორ კონტინენტს შორის პლეისტოცენში სახმელეთო კავშირი არსებობდა.

სამხრ. ა-ში (ინდომალაის ოლქში) მობინადრე ზოგიერთი ოჯახი გვხვდება მხოლოდ სამხრ. აფრიკაში (პანგოლინები, ირმულები, სპილოები, მარტორქები, ლემურები, ადამიანის მსგავსი მაიმუნები), რაც იმით აიხსნება, რომ წარსულში ა-სა და აფრიკას შორის არსებობდა სახმელეთო კავშირი გონდვანის კონტინენტის სახით.

ტუნდრის ზონაში ძუძუმწოვრებიდან გვხვდება ჩრდ. ირემი, მგელი, ყარსაღი, ყარყუმი, თეთრი დათვი, ლემინგი, რუხი მემინდვრია, თეთრი კურდღელი და სხვ.; ფრინველებიდან აღსანიშნავია პოლარული სონლული, თეთრი ბუ, თეთრი და ტუნდრის გნოლი, ბატი, გედი, ალკები, კაირები, რამდენიმე სახეობის ბეღურასნაირები. ტუნდრის სანაპიროზე მრავლადაა სელაპი, მორჟი. ქვეწარმავლებიდან ტუნდრის სამხრ. უბნებში ბინადრობენ ცოცხალმშობი ხვლიკი და ჩვეულებრივი გველ-


აზია. ტყის ჭრა ტაილანდში.

გესლა, რ-იც აგრეთვე ცოცხალმშობია. უხერხემლოებიდან გვხვდება ნაირგვარი მწერი.

ძუძუმწოვრებიდან ტაიგის ზონაში ცხოვრობს ლოსი, მარალი, იზიუბრი, შველი, მუშკი, მურა დათვი, სამურავი, სიასამური, კოლონოკი, ფოცხვერი, თეთრი კურდღელი, ციყვი, ფრენია, ბურუნდუკი, თხუნელა და სხვ.; ზოგი მათგანი სანადირო-სარეწაოა. ფრინველებიდან ბინადრობს კოდალა, ჩხიკვი, მეკედრია, ნისკარტმარწუხა, ბუ, გნოლქათამა, სოლო, როჭო და სხვ.; ქვეწარმავლებიდან ტაიგაში გვხვდება ცოცხალმშობი ხვლიკი, ჩვეულებრივი გველგესლა, დინგფაროსანი და სხვ.; ამფიბიებიდან — ციმბირული ოთხთითა ტრიტონი, მწვანე გომბეშო, წვეტდინგა ბაყაყი და სხვ.; მდინარეებსა და ტბებში ბევრი ნაირსახეობის თევზი იცის. მრავლადაა მწერიც (ქერქიჭამიები, ხარაბუზები და სხვ.).

სტეპების, უდაბნოებისა და უდაბნომთების ზონის ძუძუმწოვრებიდან საყურადღებოა ანტილოპები (ქურციკი, ძერენი, საიგა), გარეული ცხვარი, გარეთხა, ტუგაიური ირემი, გარეული ღორი, ირბისი, ავაზა, ბარხანების კატა, მანული, ლელიანის კატა, ზოლებიანი აფთარი, ტურა, კორსაკი, ველის ქრცვინი, მანგუსტი, თრია, მიწის კურდღელი, მექვიშია, ზაზუნა, სელევინია, მაჩვზღარბი, მებულულე კურდღელი, ზღარბი; აქა-იქ შემორჩენილია კულანი, პრჟევალსკის ცხენი და ორკუზიანი აქლემი. ფრინველებიდან — ნაირგვარი ტოროლა, უდაბნოს ჩხიკვი, სავათი, სარსარაკი, ფასკუნჯი, ზოგან ხოხობი. ქვეწარმავლებიდან გვხვდება მრგვალთავა, ჯოჯო, გეკონი, ვარანი, ველის მახრჩობელა, დინგფაროსანი, გიურზა, გველისარი, კობრა, ველის კუ და სხვ.; ამფიბიებიდან — მწვანე გომბეშო, ტბის ბაყაყი და სხვ.; თევზებიდან — კობრისნაირნი, ქორჭილასნაირნი და სხვ.; უხერხემლოთა ფაუნა ნაირფეროვანია (სწორფრთიანები, ტერმიტები, პეპლები, მორიელები, სოლფუგები და სხვ.).


მდინარე შაიოკის (ინდის მარჯვენა შენაკადი) ხეობა აღმოსავლეთ ყარაყორუმში.

დას. ა-ში (მც. აზია, კავკასია, ირანი) ბინადრობს კავკ. ირემი, შველი, მურა დათვი, ფოცხვერი, ტყის კატა, კვერნა, მაჩვი, ციყვი, კოდალა, ჩხიკვი, სტვენია, ხოხობი და სხვ.; მაღალ მთებში გვხვდება ჯიხვი, ნიამორი, მუფლონი, არჩვი, შურთხი და სხვ.

ცენტრ. ა-ის ზეგნებზე გვხვდება აზავერი (იაკი), ანტილოპები ადა და ორონგო, არხარი (მთის ცხვარი), ციმბირული გარეთხა, წითელი მგელი, ირბისი, წითელი ზაზუნა, ტიბეტური კურდღელი და სხვ.; ფრინველებიდან — მთის ბატი, კუმაი, ტიბეტური საჯა.

აღმ. ა-ის ტყის ზონისათვის დამახასიათებელია ხალებიანი ირემი, მუნჯაკი, მუშკი, ანტილოპები ტაკინი და გორალი, გარეული ღორი, ენოტისებრი ძაღლი, ბამბუკის დათვი, ჰიმალაური დათვი, პანდა, ხარზა, ვეფხვი, ჯიქი, ფრენია, ღამურა, ბიგა, თხუნელა, რამდენიმე სახეობის მაიმუნი; ფრინველებიდან საყურადღებოა ტრაგოპანი, ხოხობი; ქვეწარმავლებიდან გვხვდება ხვლიკი, გველი, ტყავიანი კუ და სხვ.; ამფიბიებიდან — გიგანტური სალამანდრა, ვასაკა. მრავალფეროვანია თევზების ფაუნა. უხერხემლო ცხოველები ნაირგვარი ჯგუფებითაა წარმოდგენილი.

სამხრ. ა-ის ტროპ. ზონის ტყეებში ორიგინ. ფაუნაა და მრავალი ენდემური სახეობა გვხვდება. აქ ბინადრობს სპილო, მარტორქა, გაური, ბანტენგი, გარეული კამეჩი, ნილგაუ, ოთხრქიანი ანტილოპა, ღორისებრი ირემი, ირმულა, ტაპირი, გარეული ღორი, ტუჩა დათვი, მალაიური დათვი, ვეფხვი, ჯიქი, შავი პანთერა, მანგუსტი, ნაირგვარი მღრღნელები, მფრინავი ძაღლი, ტუპაია, ფრთამატყლიანები, პანგოლინები, ლემური, მაკაკა, გიბონი, ორანგუტანი და სხვ.; ზოგ მდინარეში ცხოვრობს მტკნარი წყლის დელფინი. ფრინველებიდან მრავლადაა მეხეური მეკირია, პიტა, გიგანტური უფეხურა, ხოხობი, ფარშავანგი, არგუსი, გარეული ქათამი, ცხვირრქოსანი ფრინველები და სხვ.; ქვეწარმავლებიდან საყურადღებოა მფრინავი დრაკონი, კობრა, მახრჩობელა გველი, თავდიდა კუ, გავიალი და სხვ.; ამფიბიებიდან — მფრინავი ბაყაყი. მრავალფეროვანია მტკნარი წყლის თევზები, ნაირგვარია უხერხემლო ცხოველთა ფაუნაც.

*ა. ჯანაშვილი.*

ფ ი ზ ი კ უ რ-გ ე ო გ რ ა ფ ი უ ლ ი დ ა ყ ო ფ ა. ა. შეიძლება დაიყოს შემდეგ ძირითად ფიზ.-გეოგრ. ნაწილებად:

1. ჩრდ. ა., სადაც მკაფიოდ გამოსახული განედური ლანდშაფტური ზონებია. აქ გვხვდება ტუნდრა და ზომიერი სარტყლის ტყეები, მთის ტუნდრებისა და მთის ტყეების ლანდშაფტის მრავალგვარი ვარიანტი. სამხრ-ით ზოგან ტყესტეპი და სტეპია.

2. შუა და ცენტრ. ა., ა-ის ამ ნაწილში განედური ზონალობა მხოლოდ ნაწილობრივაა გამოსახული (შუა ა-სა და მონღოლეთში). შუა ა-ის ბარში ნახევარუდაბნოსა და უდაბნოს ზონებია, მათ შორის კი ვრცელი ოაზისები. მონღოლეთ-ჯუნგარიის ოლქში გამოიყოფა სტეპების, ნახევარუდაბნოების, ზომიერი და სუბტროპ. უდაბნოების ზონები, ხოლო მაღალი ქედებისა და ზეგნების (პამირი, ტიანშანი, ჰინდუქუში, ყარაყორუმი, ტიბეტი, კუნლუნი) ბუნებაში ერთმანეთს ერწყმის მთის ტყის, მთის სტეპის, მთის მდელოსა და მაღალმთის უდაბნოს ლანდშაფტები.

3. წინა ა.; იყოფა სუბტროპ. და ტროპ. ზონებად, მაგრამ რელიეფის მრავალგვარობა კიდევ უფრო ართულებს ლანდშაფტების განლაგებასა და ხასიათს. შეიძლება განვასხვაოთ: ა) ხმელთაშუა ზღვის სუბტროპ. ოლქი, სადაც ზაფხული გვალვიანია, ზამთარი კი ნოტიო იცის და ხეშეშფოთლიანი ტყე-ბუჩქნარი ხარობს, მოიცავს ანატოლიის სანაპიროებს, სირია-პალესტინას და ზაგროსის ქედის დას. კალთებს; ბ) ნოტიო სუბტროპ. ოლქი (კოლხეთ-ლაზისტანი, თალიშ-ელბურსის ჩრდ. კალთები); გ) ხმელთაშუა ზღვის მთის სტეპის ლანდშაფტების ოლქები ზეგნების შიგა ნაწილებში (ანატოლია, ამიერკავკ. ზეგანი); დ) სუბტროპ. უდაბნოები (ირან-ავღანეთსა და მესოპოტამიაში); ე) ტროპ. უდაბნოები (სამხრ. არაბეთსა და სამხრ. ირანში.).

4. აღმ. ა.; უჭირავს მერიდიანულად გაჭიმული ტერიტორია, მასში გამოიყოფა: ა) ზომიერი სარტყლის მთის ტყეთა მუსონური ოლქი (საბჭ. ზღვისპირეთი, აღმ. მანჯურია, ჩრდ. იაპონია და ჩრდ. კორეა); ბ) სუბტროპ. მთის ტყეთა მუსონური ოლქი (აღმ. ჩინეთი, სამხრ. კორეა, შუა იაპონია) და გ) ტროპ. მთის ტყეთა მუსონური ოლქი (სამხრ. ჩინეთი, სამხრ. იაპონია, ტაივანი).

5. სამხრ. ა.; მდებარეობს ტროპ.-ეკვატ. ზონის ფარგლებში და დანესტიანების ხარისხისა და რეჟიმის მიხედვით რამდენიმე ოლქად იყოფა. ნოტიო მუსონურ-ტროპ. ოლქებს უკავია ზოგიერთი ქედის (გატები, არაკანი, ანამის მთები, ჰიმალაი) ზღვისპირა ფერდობები და ფილიპინები. მშრალი მუსონურ-ტროპ. მხარეები მდებარეობს ინდ., ინდოჩინ. შიგა ნაწილებში. ნოტიო ტროპ. ეკვატორული ოლქები მოიცავს სამხრ. ცეილონს, მალაკასა და თითქმის მთელ მალაის არქიპელაგს. ეს ტიპი მთებშიც გვხვდება.

### III. გეოგრაფიული კვლევის ისტორია

ა-ის გეოგრაფიის შესახებ ზოგიერთი ცნობა მოეპოვებოდათ ძვ. ასურელებს, ბაბილონელებს, ინდოელებს, ჩინელებს, ეგვიპტელებს და სხვ. ხალხებს. ძვ. წ. VIII—V სს. ჩინ. გეოგრ. ნაშრომ „იუიგუნში“ აღწერილია აღმ. ჩინეთი. ა-ის შესახებ ცოდნის დაგროვებას ხელი შეუწყო ძვ. ეგვ. და საბერძნეთ-სპარსეთის ომებმა (ძვ. წ. 477—449), ალექსანდრე მაკედონელის ლაშქრობებმა (ძვ. წ. IV ს..), ეგვიპტე-ინდ. საზღვ. სავაჭრო ურთიერთობამ, ჩინ. ელჩის ჯან ციანის ჩასვლამ შუა ა-ში (ძვ. წ. II ს.), ჩინ. აბრეშუმის გატანამ ე. წ. *აბრეშუმის დიდი გზით* (ცენტრ. და წინა ა-ის გავლით), რომაელთა ლაშქრობებმა. შუა საუკუნეებში ა-ის შესახებ მნიშვნელოვანი ცნობები შეკრიბეს ხვარაზმელებმა და არაბებმა (მასუდი, იდრისი, *ბირუნი, იბნ ბატუტა* და სხვ.), ჩინელებმა (სიუან-ძანის და სხვ. მოგზაურობები), ევროპელებმა, რ-ებიც ჯვაროსნულ ლაშქრობებს აწყობდნენ (XII—XIII სს.) და მონღოლ ხანებთან ელჩებს აგზავნიდნენ (იტალ. კარპინი, ფლამანდ. რუბრუკი). XIII ს. ბოლოს მარკო *პოლომ* გადაიარა ა., 17 წელიწადი ჩინეთში იცხოვრა და ა-ის მრავალი მხარე აღწერა. ჩრდ. ყინ. ოკეანის აზიური სანაპირო აღმოაჩინეს რუსებმა. XV ს. დასაწყისში მოეწყო ჩინ. საზღვაო ექსპედიციები სამხრ. და სამხრ.-დას. ა-ში. XV ს. I ნახ-ში სამხრ. ა-ში იმოგზაურა ვენეციელმა ნ. კონტიმ. 1466—72 რუსი ვაჭარი ათანასე *ნიკიტინი* ირანზე გავლით ინდოეთს ჩავიდა და აღწერა ეს ქვეყანა. 1498 პორტუგალიელებმა ზღვით მიაღწიეს ინდოეთს (ვასკო და გამა). 1509—11 ისინი მალაკაზე მივიდნენ, 1511 — იავაზე, 1520 კი მაკაოში დამკვიდრდნენ. 1521 *მაგელანი*, რ-იც ხელმძღვანელობდა ესპ. ექსპედიციას დედამიწის ირგვლივ, აღმ-იდან მიადგა ფილიპინებს. მოლუკის კ-ებზე მისი ხომალდები დას-იდან მოსულ პორტუგალიელებს შეხვდა. 1542 პორტუგალიელები იაპონიის კ-ებამდე მივიდნენ. ა-ის ქვეყნების გეოგრ. შესწავლა დამპყრობ-კოლონიზატორთა ექსპლუატატორულ მიზნებს ემსახურებოდა. XVI ს. 60—70 წწ-ში ესპანელებმა დაიწყეს ფილიპინების დაპყრობა. ა-ში პორტუგალიისა და ესპანეთის მიერ დაწყებული კოლონიური მიტაცება XVII ს-ში განაგრძო ნიდერლანდმა და ინგლისმა. 1602 სამხრ.-აღმ. ა-ის ექსპლუატაციასა და შესწავლას სათავეში ჩაუდგა ნიდერ. ოსტინდოეთის კომპანია, რ-იც 1619-იდან იავაზე დამკვიდრდა. XVII—XIX სს-ში ინდონეზია ხელთ იგდეს ჰოლანდ. კოლონიზატორებმა. XVIII—XIX სს-ში ინდოეთი ინგლ. კოლონიად გადაიქცა. XIX ს-ში ინგლ. კოლონიზატორებმა დაიპყრეს ბირმა, ფრანგებმა — ვიეტნამი, კამბოჯა და ლაოსი, ამერიკელებმა — ფილიპინები. XIX—XX სს-ში ა-ის ბევრ არაბულ ქვეყანაში ინგლისი და საფრანგეთი გაბატონდა.

1483 დაიწყო რუსების ლაშქრობა ჩრდ. ა-ში, ირტიშზე. 1581—82 ერმაკის ლაშქრობათა შედეგად გამდიდრდა ცნობები დას. ციმბირის შესახებ. 1618—19 ციმბირელი კაზაკი ი. პეტლინი იყო მონღოლეთსა და ჩინეთში. 1618—20 რუსეთის სავაჭრო ექსპედიცია ეცადა ჩრდ. ზღვებით აღმოსავლეთში გადასულიყო, მაგრამ ტაიმირის აღმ. ნაპირებთან დაიღუპა. XVII ს. I ნახ-ში ციმბირელმა კაზაკმა მოგზაურებმა („ზემლეპროხოდცებმა“) მიწებისა და ძვირფასი ბეწვეულის ძიებაში მთელი ციმბირი მოიარეს. XVII ს. 20-იან წწ-ში რუსები ლენაზე გავიდნენ, ხოლო 1639 ოხოტის ზღვასთან (ი. მოსკვიტინი). 1643 დე ფრიზის ჰოლანდ. ექსპედიციამ ზღვით მიაღწია კ. ჰოკაიდოს, სამხრ. სახალინსა და სამხრ. კურილის კ-ებს. თითქმის ამავე დროს (1643—46) რუსი მოგზაური ვ. პოიარკოვი ჩრდ-იდან გავიდა მდ. ამურზე და ზღვიდან დაინახა ჩრდ.-დას. სახალინი. 1649—52 ამური და ამურისპირეთი მოიარა რუსმა

მოგზაურმა ე. ხაბაროვმა. 1648 თ. პოპოვი და სს. *დეჟნიოვი* ზღვით ჩრდ. მხრიდან გავიდნენ მდ. ანადირთან და აღმოაჩინეს სრუტე ა-სა და ამერიკას შორის. 1649 თ. პოპოვმა კამჩატკას მიაღწია, 1697 ვ. ატლასოვმა გადაჭრა იგი და ჩრდ. კურილის კ-ები დაინახა. XVII ს. II ნახ-ში პ. გოდუნოვმა და ს. რემეზოვმა შეადგინეს ციმბ. პირველი რუკები. 1675 ჩინეთში გაემგზავრა რუსეთის მისია მოლდ. მეცნიერის ნ. სპაფარის (მილესკუს) მეთაურობით, 1692 პეტრე I-მა ჩინეთში ელჩად გააგზავნა იზბრანდტ იდესი. 1713 ტობოლსკელი მემამულე ტრუშნიკოვი კუკუნორის ტბამდე და მდ. ჰუანჰეს ზემოწელამდე მივიდა და მონღოლეთი გადალახა. 1720—227 ციმბ. ფლორას და ფაუნას სწავლობდა პეტრე I-ის მიერ მოწვეული გერმ. მკვლევარი დ. მესერშმიდტი. მრავალი გეოგრ. ცნობა მოაგროვეს ქრისტიანმა მისიონერებმა, კერძოდ იეზუიტებმა, რ-ებიც ჩინეთსა და ტიბეტს შეისწავლიდნენ. 1689—998 ფრანგმა ჟერბილიონმა გადალახა გობის უდაბნო. 1707-იდან ჩინ. და მონღ. შესწავლაში დიდი წვლილი შეიტანეს რუსმა სას. პირებმა.

17288 ვ. ბერინგ — ა. ჩირიკოვის კამჩატკის I რუსული ექსპედიცია პირველად შევიდა ბერინგის სრუტეში სამხრეთიდან. კამჩატკის II (ჩრდილოეთის დიდი) ექსპედიცია (1733—43), მათივე ხელმძღვანელობით შეისწავლიდა ჩრდ. და აღმ. ა-ს, კერძოდ ციმბირს, გეოგრ., გეოლ., ბოტან., ისტ. და კარტოგრაფიული თვალსაზრისით. ამ ექსპედიციის მონაწილეებმა დ. და ხ. ლაპტევებმა, ს. ჩელუსკინმა და სხვებმა რუკაზე დაიტანეს ჩრდ. ყინულოვანი ოკ. აზიური სანაპიროები. 1738—39 მიეკუთვნება კურილის კ-ების რუკაზე დატანა, იაპ. შემოვლა; 1741 აღმოჩენილ იქნა კომანდორის კ-ები. 1734—41 ი. გმელინმა გამოიკვლია სამხრ. ციმბირი. 1737—441 ს. *კრაშენინიკოვმა* მეცნიერულად აღწერა კამჩატკა. ჩრდ. ა-ის შესწავლაში დიდი წვლილი შეიტანეს რუს. ე. წ. აკადემიურმა ექსპედიციებმა (1768—74). მისმა მონაწილეებმა პ. *პალასმა* და ი. გეორგიმ შეისწავლეს ციმბ. ბუნება, ვ. ზუევმა — ციმბ. უკიდურესი ჩრდ.-დას., ი. ფლაკმა — სამხრ.-დასავლეთი; ს. *გმელინმა* და ი. *გიულდენშტედტმა* — კავკასია.

XVIII ს. ბოლოდან იწყება ინგლისელების მიერ ჰიმალაის შესწავლა. შორეული აღმოსავლეთის ნაპირები რუკაზე დაიტანეს ფრანგმა ზღვაოსანმა ჟ. ფ. ლაპერუზმა (1787), რუსმა გეოგრაფმა გ. სარიჩევმა (1789), ინგლ. ზღვაოსანმა უ. ბროუტონმა (1796—97), რუსმა ზღვაოსანმა ი. *კრუზენშტერნმა* (1804—05), იაპონელმა ტოპოგრაფმა მამია რინძომ (1809), რუსმა ზღვაოსანმა ვ. გოლოვნინმა (1811). ახალციმბირის კ-ები აღწერეს რუსმა მოგზაურმა ი. სანიკოვმა (1800—06) და პ. ანჟუმ (1821—23). 1820—24 ციმბ. არქტიკას სწავლობდნენ რუსი მკვლევრები ფ. ვრანგელი და თ. მატიუშკინი. 1827—28 ა-ის ჩრდ.-აღმ. ნაპირები აღწერა რუსმა ზღვაოსანმა თ. *ლიტკემ*.

XIX ს. ა-ის კვლევაში დიდი დამსახურება მიუძღვის გერმ. გეოგრაფ ა. *ჰუმბოლდტს*, რ-მაც აღწერა თავისი მოგზაურობა (1829) დას. ციმბირსა და ყაზახ. სტეპებში. 1832 გერმ. გეოგრაფმა კ. *რიტერმა* გამოაქვეყნა „აზიის დედამიწისმცოდნეობა". შუა ა-ის ვაკეებს სწავლობდნენ რუსი მეცნიერები ე. ევერსმანი (1820—25) და გ. კარელინი (1832—42); სამხრ. ციმბირის რელიეფსა და წიაღისეულს — რუსი გეოლოგი გ. გელმერსენი (1833—36) და გეოგრაფი პ. ჩიხაჩოვი (1842). 1842—45 ჩრდ. და აღმ. ციმბირს, ხოლო 1877—78 ფერღანის ღრმულს სწავლობდა რუსი ბუნებისმეტყველი ა. მიდენდორფი. 1848—65 რუსმა აკადემიკოსმა ვ. *აბიხმა* გამოიკვლია კავკ. რელიეფი და წიაღი. 1843—53 რუსი ზღვაოსანი გ. ნეველსკოი და მისი თანამოღვაწენი იკვლევდნენ სახალინის და ქვემო ამურისპირეთის ნაპირებს. 1846—63 პ. ჩიხაჩოვმა გამოიკვლია მცირე აზია. 1848—63 რუსმა ზღვაოსანმა ა. ბუტაკოვმა აღწერა არალის ზღვა, ამუდარია და სირდარია. ცნობები ჩინ. შუა და ჩრდ. ნაწილების შესახებ შეკრიბა ამერ. მოგზაურის რ. პამპელის (1862—65) და გერმ. გეოგრ. ფ. *რიხტჰოფენის* (1868—72) ექსპედიციებმა. XIX ს. შუა წლებიდან მკვეთრად იზრდება სხვადასხვა ინ-ტების, აკადემიების, მუზეუმების, მეტეოსამსახურის, სამეცნ. საზ-ბების, სამხ.-ტოპოგრ. და სამხ.-გეოგრ. სამსახურთა კოლექტიური გამოკვლევების როლი. ინგლისელებმა შექმნეს სამეფო ბენგალიური სააზიო საზ-ბა, ფრანგებმა — სააზიო საზ-ბა პარიზსა და ჰანოიში, ჰოლანდიელებმა — სამხრ. ა-ის შემსწავლელი საზ-ბა, გერმანელებმა — აღმ. ა-ის შემსწავლელი საზ-ბა და გერმ. აღმოსავლური საზ-ბა. XIX ს. ბოლოს ფართო საქმიანობა გააჩაღეს იაპ. კვლევითმა დაწესებულებებმა, სამეცნ. საზ-ბებმა და სამხ.-გეოგრ. დაწესებულებებმა. ა-ის შესწავლა გაძლიერდა რუს. გეოგრ. საზ-ბის (1845) შექმნასთან ერთად. ამ საზ-ბისა და ზოგი სხვა დაწესებულების საქმიანობასთან დაკავშირებულია აღმ. ციმბირისა და შორეული აღმოსავლეთის კვლევა, რ-საც აწარმოებდნენ რ. მააკი (1853—59), ლ. შრენკი (1854—56), გ. რადე (1855—59), მ. ვენიუკოვი (1857—59), ფ. შმიდტი (1859—62), პ. კროპოტკინი (1863—66), ნ. *პრჟევალსკი* (1867—69), ა. ჩეკანოვსკი (1869—75), ი. ჩერსკი (1873—76, 1891). შუა ა-ის ვაკეებსა და მთებს სწავლობდნენ პ. *სემიონოვი* (1856—57), მ. ვენიუკოვი (1859—61), ნ. სევერცოვი (1866—78), ა. ფედჩენკო (1868—71), ვ. ოშანინი (1876—78), ვ. *ობრუჩევი* (1886—88). კავკასია გამოიკვლიეს მ. ვენიუკოვმა (1861—63) და გ. რადემ (1863—93), ირანის მთიანეთი — ნ. ხანიკოვმა (1858—59) და გ. რადემ (1879—86). მსოფლიო მეცნიერებისათვის მნიშვნელოვანი შენაძენია ცენტრ. ა-ის რუს მკვლევართა შრომები. 1858—59 კაშგარში იყო ყაზახი მოგზაური და მეცნიერი ჩ. ვალიხანოვი. 1870—85 ოთხჯერ იმოგზაურა ცენტრ. ა-ში ნ. პრჟევალსკიმ. მისი გამოკვლევები განაგრძეს და მნიშვნელოვნად განავრცეს მ. *პევცოვმა* (1876—90), გ. *პოტანინმა* (1876—99), ნ. იადრინცევმა (1878—91), გ. გრუმ-გრჟიმაილომ (1884—1914), ვ. *რობოროვსკიმ* (1889—1895), პ. *კოზლოვმა* (1889—1926), დ. კლემენცმა (1891—98), ვ. ობრუჩევმა (1892—94, 1905—06, 1909), ვ. საპოჟნიკოვმა (1895—1915), გ. ციბიკოვმა (1899—1902).

XIX—XX სს-ში რუს. გამოკვლევებიდან განსაკუთრებით მნიშვნელოვანია ი. მუშკეტოვის ნაშრომები შუა ა-ის შესახებ, ვ. ობრუჩევისა — ციმბ. შესახებ, ვ. *კომაროვის* ექსპედიციები და მოგზაურობები კამჩატკაზე, აღმ. საიანსა და ჩრდ.-აღმ. ჩინეთში, ა. *კრასნოვისა* და ა. *ვოეიკოვისა* — აღმ. და სამხრ. ა-ში, კ. ბოგდანოვიჩისა — ცენტრ. ა-ში, კამჩატკაზე, კავკასიაში, ირანში, ჩრდ.-აღმ. ჩინეთში, ლ. *ბერგისა* — არალის ზღვაზე და ვ. *დოკუჩაევის* გამოკვლევები კავკ. ნიადაგების შესახებ. ჩრდ. ა-ის შესწავლას ხელს უწყობდა ციმბ. სარკინიგზო მაგისტრალის გაყვანა. რუსების მიერ ა-ის რევოლუციამდელი შესწავლის შედეგები აისახა მთელ რიგ ნაშრომთა კრებულებში (ვ. მასალსკი, ი. მუშკეტოვი, ლ. ბერგი და სხვ.). ჩრდ.-აღმ. გასასვლელის ათვისების იდეა, რ-იც ჯერ კიდევ მ. ლომონოსოვმა წამოაყენა XVIII ს-ში, პირველმა განახორციელა პოლარეთის მკვლევარმა შვედმა ნ. ა. ე. ნორდენშელდმა 1878—79. მან საზღვაო გზით შემოუარა ჩრდ. ა-ს დასავლეთიდან აღმ-კენ. რუსეთის ექსპედიციამ ბ. ვილკიცკის მეთაურობით 1913—15 გაიარა ეს გზა აღმ-იდან დას-კენ და აღმოაჩინა ჩრდილოეთის მიწა.



ერმაკის ლაშქრობა ციმბირში (კუნგურის მატიანის ილუსტრაცია. XVI ს.).

შვედი სვენ ჰედინი სწავლობდა ცენტრ. ა-ს, 1893—1908 აღმოაჩინა განდისიშან — ტრანსჰიმალაი და კვლევას განაგრძობდა 1927—35-ში.

XX ს. იაპონიაში შეიქმნა აღმ. ა-ის შემსწავლელი გეოლ.-გეოგრ. სკოლა (ბ. კოტო, ნ. იამაძაკი, ხ. იაბე, ტ. კობაიასი და სხვ.). II მსოფლიო ომის წინ სამხ. მოქმედების წყნაროკეანური თეატრის მოსამზადებლად იაპ. და აშშ-ის სამხ.-გეოგრ. სამსახურებმა ვრცელი ტოპოგრ. აგეგმვა ჩაატარეს.

ა-ის ბუნებისა და ხალხების შესახებ უახლეს ცნობებს თავი მოუყარეს უცხოელმა მეცნიერებმა — ინგლისელმა ლ. დ. სტამპიმ, ფრანგებმა ჟ. სიონმა, რ. ბლანშარმა, პ. გურუმ, ამერიკელებმა ჯ. ბ. კრესიმ, ჯ. ფერგრაივმა და რ. როუსონმა. სამხრ. და აღმ. ა-ის გეოგრ. ახალი მონაცემები შეაჯამეს ავსტრალიელმა გეოგრაფმა ო. ჰ. კ. სპეიტმა (ინდოეთი, პაკისტანი, ცეილონი) და ინგლისელმა მეცნიერმა ე. დობიმ (ინდოჩინეთი, ინდონეზია, ფილიპინები).



ჯონკებზე გაშენებული უბანი ქ. საიგონში (სამხრ. ვიეტნამი).

ა-ის შესწავლაში განსაკუთრებულ წარმატებებს მიაღწიეს საბჭ. მკვლევარებმა. ა-ს იკვლევს მრავალი საბჭ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტი და დაწესებულება: სსრკ მეცნ. აკად. გეოგრ. ინ-ტი, სსრკ სახ. საგეგმო კომიტეტის საწარმოო ძალთა შემსწავლელი საბჭო, სსრკ მეცნ. აკად. ციმბირის განყ-ბა, მოკავშირე რესპუბლიკების მეცნ. აკადემიები, მრავალი უნ-ტის გეოგრ. ფაკ-ტები და ინ-ტები, სპეც. კომპლექსური და დარგობრივი ინ-ტები. საბჭ. ექსპედიციებმა მოამთავრეს აღმოჩენები სსრკ აზიურ ნაწილში და საზღვარგარეთ ა-ის მომიჯნავე ადგილებში. საბჭ. მეცნიერების კვლევათა შედეგები ასახულია მონოგრაფიაში „საზღვარგარეთა აზია" (1956), ატლასებში „მსოფლიოს ფიზიკურ-გეოგრაფიული ატლასი" (1964), „მსოფლიოს ატლასი" (1967), მონოგრაფიებში სსრკ აზიური ნაწილისა და საზღვარგარეთა ა-ის ქვეყნების ბუნების, ბუნებრივი რესურსებისა და მეურნეობის შესახებ. მრავალრიცხოვან რეგიონალურ ნაშრომებს შორის განსაკუთრებით აღსანიშნავია ვ. ობრუჩევის, ს. ობრუჩევის, ა. კრიშტოფოვიჩის, ვ. სინიცინის, ლ. ბერგის, ს. სუსლოვის, ნ. მიხაილოვის, ვ. *ვიზეს*, ი. გაკელის, ა. *გრიგორიევის*, ბ. გოროდკოვის, ვ. კომაროვის, ი. *გერასიმოვის*, ე. კოროვინის, ი. შჩუკინის, ბ. ფედოროვიჩის, პ. ჟუკოვსკის, მ. პეტროვის, ნ. ვავილოვის, ე. მურზაევის და სხვ. შრომები. უცხოელებთან ერთობლივ ექსპედიციებში საბჭ. მეცნიერები იკვლევდნენ ა-ის სოციალ. და განვითარებად ქვეყნებს (მონღ. სრ, კორ. სდრ, ვიეტ. დრ, ჩინ. სრ, აგრე-

თვე სირია, ერაყი, ავღანეთი, ინდოეთი და ზოგი სხვ.).

## IV. მოსახლეობა.

ა-ის მოსახლ. შეადგენს დაახლ. 2 მლრდ. კაცს. აქედან 58,9 მლნ. (კავკასიასთან ერთად კი 80 მლნ-ზე მეტი) კაცი ცხოვრობს სსრკ აზიურ ნაწილში. XX ს. დასაწყისიდან ა-ის მოსახლ. 215%-ით გაიზარდა. განსაკუთრებით სწრაფი იყო მატება ომის შემდგომ: 1950—67 მოსახლეობა 620 მლნ. კაცით (ე. ი. წელიწადში საშ. 2%-ით) გაიზარდა.

ადამიანები ჯერ კიდევ ქვედა პალეოლითის ხანაში დასახლდნენ წინა, სამხრ., აღმ. და სამხრ.-აღმ. ა-ში. ვარაუდობენ, რომ ადამიანის თანამედროვე ტიპი (Homo sapiens) სამხრ.-დას. ა-ში ჩამოყალიბდა. ზედა პალეოლითისა და მეზოლითის ხანაში ადამიანები უკვე ა-ის დიდ ნაწილში იყვნენ განსახლებული. აქედან შემდეგ ამერიკაში, ავსტრალიაში, ოკეანიაში გადავიდნენ. ა-ში ყალიბდებოდა კაცობრიობის სამი დიდი რასა: ევროპეოიდული (სამხრ.-დას. და დას. რ-ნები), მონღოლოიდური (ცენტრ. და აღმ. რ-ნები), ავსტრალიური (სამხრ.-აღმ. რ-ნები). ნეოლითისა და ბრინჯაოს ეპოქაში ა-ის მთელი ტერიტორია უკვე დასახლებული იყო. დიდი მდინარეების (ტიგრის, ევფრატის, ინდის, ჰუანჰეს, ამუდარიის) აუზებში ინტენსიური სარწყავი მიწათმოქმედების საფუძველზე უძველესი დიდი ცივილიზაციები შეიქმნა.

ა ნ თ რ ო პ ო ლ ო გ ი უ რ ი  შ ე მ ა დ გ ე ნ ლ ო ბ ა. ა-ის თანამედროვე მოსახლ. რამდენიმე რასას ეკუთვნის. უმეტესობას შეადგენს მ ო ნ ღ ო ლ ო ი დ უ რ ი  რ ა ს ი ს სამი მთავარი ჯგუფი: ჩრდილოეთის (7 მლნ. კაცი — ციმბირის აბორიგენები და ჩრდ.-აღმ. ჩინეთის მოსახლეობის ნაწილი), აღმოსავლეთისა (630 მლნ. კაცი — მონღოლები და ჩრდ. ჩინელები) და სამხრეთის (580 მლნ. კაცი); ეს უკანასკნელი აერთიანებს შერეულ და გარდამავალ ფორმებს მონღოლოიდურსა და ავსტრალიურ რასებს შორის (სამხრ. ჩინელები, ინდონეზიელები, ფილიპინელები, ინდოჩინეთის ხალხები, აგრეთვე იაპონელები). ე ვ რ ო პ ე ო ი დ უ ლ ი  რ ა ს ა (580 მლნ. კაცი) ა-ში წარმოდგენილია სამხრეთის შტოს რამდენიმე ტიპით (კავკასიური, წინააზიური, ინდოირანული), რ-ებსაც ვხვდებით წინა აზიის ხალხებში, ჩრდ. ინდოეთსა და შუა აზიაში (ტაჯიკები). ა ვ ს ტ რ ა ლ ი უ რ  რ ა ს ა ს განეკუთვნება ა-ის სხვადასხვა რ-ნებში მოსახლე მცირერიცხოვანი ჯგუფები (5 მლნ. კაცი); ამათგან ვედოიდური ტიპისა გვხვდება ცეილონის ვედებსა და ბჰილებში. დრავიდები—ცალკე ჯგუფებსა და მუნდა ხალხებში, აგრეთვე სამხრ.-აღმ. ა-ის ხალხებში; მელანეზიური და პაპუასური ტიპები — აღმ. ინდონეზიის ხალხებში; ნეგრიტოსული — ფილიპინებზე მცხოვრებ აეტის ტომში, მალაიის სემანგებში, ინდოეთის ანდამანელებში; აინუური — იაპონიის აინებში. ევროპეოიდების სამხრ. შტოსა და ვედოიდებს შორის უძველესი კონტაქტების ზონაში ჩამოყალიბდა სამხრ. ინდური ტიპი (185 მლნ. კაცი), რ-საც ეკუთვნიან სამხრ. ინდ. დრავიდული ხალხები. დაახლ. 18 მლნ. კაცი ეკუთვნის ევროპეოიდულ-მონღოლოიდური წარმოშობის შერეულ ტიპს (დას. ციმბირის დაბლობის, სამხრ. ურალის, ალთაის, ყაზახ., შუა აზიის, ჩრდ. ინდოეთის ხალხები).

ე თ ნ ი კ უ რ ი  შ ე მ ა დ გ ე ნ ლ ო ბ ა. ა-ის მოსახლეობის ეთნ. შემადგენლობა უაღრესად მრავალფეროვანია (იხ. ეთნოგრ. რუკა). ა-ში ცხოვრობს ეთნ. განვითარების სხვადასხვა საფეხურზე მდგომი რამდენიმე ასეული ხალხი, რ-ებიც სხვადასხვა ენათა ოჯახებსა და ჯგუფებს ეკუთვნიან. ი ნ დ ო ე ვ რ ო პ უ ლ ი  ო ჯ ა ხ ი ს ენებზე მოლაპარაკე ხალხები ა-ში წარმოდგენილია ინდ. (ინდოარიული), ირან., სლავ. და სხვა ჯგუფებით. ინდ. ჯგუფის ხალხები (486 მლნ. კაცზე მეტი) ცხოვრობენ ჩრდ. და ცენტრ. ინდოეთში (ჰინდუსტანელები, ბენგალელები, მარათჰები, ბიჰარელები, პენჯაბელები და სხვ.). ირან. ჯგუფის ხალხებს (50 მლნ-მდე კაცი) უკავიათ ირანისა და ავღანეთის დიდი ნაწილი, აგრეთვე თურქეთის, პაკისტანის ზოგი რ-ნი (მ. შ. ყველაზე მრავალრიცხოვანი არიან სპარსელები, ავღანელები, ქურთები); ისინი შეადგენენ აგრეთვე ტაჯ. სსრ მოსახლ. ძირითად ნაწილს; ამავე ჯგუფს ეკუთვნის კავკ. ზოგიერთი ხალხი: ოსები, თათები, თალიშები და სხვ.; სსრკ აზიური ნაწილის მოსახლ. ნახევარზე მეტს (47 მლნ. კაცი) შეადგენენ სლავ. ჯგუფის ხალხები (რუსები, უკრაინელები, ბელორუსები), ინდოევრ. ოჯახს ეკუთვნიან აგრეთვე სომხები (4 მლნ. კაცი — სომხ. სსრ და წინა ა-ის ქვეყნებში) და ბერძნები (0,6 მლნ. კაცი — კ. კვიპროსზე). საქ. სსრ-ში და ჩრდ. კავკასიაში ცხოვრობენ ი ბ ე რ ი უ ლ-კ ა ვ კ ა ს ი უ რ  ე ნ ა თ ა  ო ჯ ა ხ შ ი შემავალი ხალხები (5,6 მლნ. კაცი): ქართველები, აფხაზები, ადიღეელები, ყაბარდოელები, ჩერქეზები, ჩაჩნები, ინგუშები და მთიანი დაღ. ხალხები (ხუნძები, ლეკები, დარგუელები, ლაკები და სხვ.). ს ე მ ი ტ უ რ-ქ ა მ ი ტ უ რ  ო ჯ ა ხ ს (სემიტური ჯგუფი) ეკუთვნიან არაბები (32 მლნ. კაცი), ისრაელის ებრაელები (2,35 მლნ. კაცი) და წინა აზიაში მცხოვრები ასურელები (200 ათ. კაცი). ა ლ თ ა უ რ  ე ნ ა თ ა  ო ჯ ა ხ შ ი შემავალი ხალხები შედგება სამი ჯგუფისაგან (თურქ., მონღ. და ტუნგუსურ-მანჯურიული) და განსახლებული არიან ა-ის უდიდეს სივრცეზე — თურქეთიდან წყნარ ოკ-მდე. თურქული ჯგუფის ხალხებს (დაახლ. 63 მლნ. კაცი — თურქები, აზერბაიჯანელები, ყირგიზები, უზბეკები, ყაზახები, თურქმენები, იაკუტები და სხვ.) უკავიათ თურქ. ტერიტ. უმეტესი ნაწილი, ირან. და ავღ. ჩრდ. ოლქები, სინძიანი, აზერბ. სსრ, შუა აზია და ყაზახეთი, მთიანი ალთაის და იაკუტ. ასსრ ტერიტ. მნიშვნელოვანი ნაწილი; მონღ. ჯგუფის ხალხები (3,5 მლნ. კაცი) ძირითადად ცენტრ. ა-ში (მონღ. სრ, ჩრდ. ჩინეთი) და ბურ. ასსრ-ში ცხოვრობენ. ტუნგუსურ-მანჯურიული ხალხები (3,1 მლნ. კაცი, აქედან 3 მლნ. ამჟამად ჩინ. ენაზე მოლაპარაკე მანჯურები) განსახლებული არიან ჩრდ.-აღმ. ჩინეთში, ციმბირსა და შორეულ აღმოსავლეთში (ევენკები, ევენები, ნანაელები და სხვ.). ზოგიერთი მკვლევრის აზრით, ალთაური ოჯახის ხალხებს ენათესავებიან კორეელები (45 მლნ. კაცი) და იაპონელები (100 მლნ. კაცი), რ-ებსაც ჩვეულებრივ განკერძოებულ ენებზე მოლაპარაკე ხალხად მიიჩნევენ. უ რ ა ლ უ რ ი  ო ჯ ა ხ ი ს მცირერიცხოვან ხალხებს (87 ათ. კაცი) უჭირავთ ვრცელი, ნაკლებდასახლებული რ-ნები მდ. ობის ქვემო დინების აუზში. ისინი სამ ჯგუფად არიან წარმოდგენილი: ფინური (კომი), უგრული (ხანტი და მანსი) და სამოდიური (ნენები, ნგანასანები, სელკუპები). ჩრდ.-აღმ. ციმბირში ცხოვრობენ პალეოაზიური ხალხები (ჩუქჩები, კორიაკები, იტელმენები, იუკაგირები და სხვ. — სულ 25 ათ. კაცი), აგრეთვე ესკიმოსები (ჩუკოტის ნ. კ-ზე), ალეუტები (კომანდორის კ-ებზე), ნივხები (მდ. ამურის ქვემო წელსა და კ. სახალინზე). მდ. ენისეის შუა წელზე ცხოვრობენ კეტები, რ-ებიც ერთერთ განკერძოებულ ენაზე ლაპარაკობენ. ჩ ი ნ უ რ-ტ ი ბ ე ტ უ რ  ე ნ ა თ ა  ო ჯ ა ხ ი ს ხალხებით დასახლებულია ჩინეთი და დას. ინდოჩინეთის ტერიტ. დიდი ნაწილი. ცოტა ხნის წინათ ამ ოჯახში ითვლებოდა 5 ჯგუფი: ჩინ., ტიბ.-ბირმ., ტაი, მიაო-იაო, ვიეტნამური. ამჟამად მკვლევართა უმრავლესობა ჩინ.-ტიბეტურად თვლის მხოლოდ პირველ ორ ჯგუფს, დანარჩენებს კი მიაკუთვნებენ მონ-ქმერულ ან ავსტრონეზიურ ენათა ოჯახებს. ჩინური ჯგუფის შემადგენლობაში (700 მლნ. კაცზე მეტი) შედიან ჩინელები და ხუეი. 1957 მონაცემებით ჩინეთში (უმთავრესად აღმ. ნახევარში და დას. ტაივანზე) სახლობს დაახლ. 620 მლნ. ჩინელი, სამხრ.-აღმ. ა-ის ქვეყნებში—18 მლნ. კაცზე მეტი. ჩინეთის ჩრდ. რ-ნებში მცხოვრები ხუეი ენით ჩინელებისაგან არ განსხვავდებიან, მაგრამ რელიგ., ყოფისა და კულტურის თავისებურებათა მიხედვით ცალკე ხალხად ითვლებიან. ტიბ.-ბირმ. ჯგუფის ხალხები (40 მლნ. კაცი) ცხოვრობენ ჩინ. სამხრ. ნაწილში, ინდოჩინ. თითქმის ყველა სახელმწიფოში, ნეპალსა და ჩრდ. ინდოეთში. მათგან ყველაზე მრავალრიცხოვანი არიან ბირმელები, იძუ, ტიბეტელები, კარენები, თაისა (41,5 მლნ) და მიაო-იაოს (5 მლნ.) ჯგუფის ხალხები, ცხოვრობენ სამხრ. ჩინეთსა და ინდოჩინეთში. ვიეტნამელები (31,5 მლნ. კაცი) ცხოვრობენ ვიეტ. დაბლობ რ-ნებსა და სამხრ. კამბოჯაში. მ ო ნ-ქ მ ე რ უ ლ ენებზე ამჟამად ლაპარაკობს კამბოჯის, ვიეტნამის, ბირმის ზოგიერთი ხალხი (10,5 მლნ. კაცი). ქმერებს (6,5 მლნ. კაცი) უკავიათ კამბოჯის ტერიტორია; დანარჩენები მცირე ჯგუფებად ცხოვრობენ მთელ აღმ. ინდოჩინეთში. ზოგიერთი მკვლევარი მონ-ქმერებს უახლოვებს ცენტრ. ინდოეთის მთიან რ-ნებში ცხოვრებ მ უ ნ დ ა  ე ნ ა თ ა  ო ჯ ა ხ ი ს ხალხებს (6,7 მლნ. კაცი). დ რ ა ვ ი დ უ ლ ი  ო ჯ ა ხ ი ს  ე ნ ე ბ ზ ე ლაპარაკობს სამხრ. ინდოეთის ყველა ხალხი (131 მლნ. კაცი), მ. შ. რაოდენობით ყველაზე მნიშვნელოვანია ტელუგუ, ტამილები, კანარა და მალაიალი. ცენტრ. ინდოეთის ზეგანზე ცალკე ჯგუფებად ცხოვრობენ გონდები, კანდჰები და ორაონები, დას. პაკისტანსა და სამხრ. ავღანეთში — ბრაჰუი, სამხრ. ცეილონზე — ცეილონის მავრები (კუნძულის გამაჰმადიანებული ადგილ. მოსახლეობა). ა ვ ს ტ რ ო ნ ე ზ ი უ რ (მ ა ლ ა ი უ რ-პ ო ლ ი ნ ე ზ ი უ რ) ენებზე მოლაპარაკე ხალხები წარმოდგენილია უმთავრესად ინდონეზიური ჯგუფით (145 მლნ. კაცი), რ-საც თითქმის მთლიანად უკავია სამხრ.-აღმ. ა-ის კუნძულები, ნ.-კ. მალაკა და სამხრ.-აღმ. ინდოჩინეთის ზოგი რ-ნი. ამ ჯგუფის 200-მდე სხვადასხვა ხალხიდან რაოდენობით ყველას სჭარბობენ იაველები სუნდები, ვისაია, ტაგალები, მალაიელები, მადურელები.

ა-ში წარმოიშვა ყველა ე. წ. მსოფლიო რელიგია — ბუდიზმი, ქრისტიანობა და ისლამი. ბუდიზმი დღეს გაბატონებულია ინდოჩინეთის ქვეყნებსა (მალაკის გარდა) და ცეილონზე. ჩინეთში იგი არსებობს კონფუციანობასა და დაოსიზმთან ერთად, კორეაში — კონფუციანობასთან, იაპონიაში — სინტოიზმთან ერთად ლამაიზმის ფორმით ბუდისტურ სარწმუნოებას აღიარებს მონღ. სრ და ტიბეტს მოსახლ. მორწმუნე ნაწილი. ქრისტიანობას მისდევს ფილიპინებისა და კვიპროსის მოსახლ. უმრავლესობა, აგრეთვე ლიბანის მოსახლ. ნახევარზე მეტი. ისლამს აღიარებს წინა აზიის, პაკისტ., ინდონეზ. მოსახლ. უმრავლესობა და მალაიზიის მოსახლ. ნახევარი; მუსლიმანთა მნიშვნელოვანი ჯგუფებია ლიბანში, კვიპროსზე (თურქები), ინდოეთში, ჩინეთის ჩრდ.-დას. პროვინციებში, ფილიპინებზე (მორო), ცეილონზე (ცეილონის მავრები). იუდაიზმს მისდევენ ისრაელისა და სხვ. ქვეყნების ებრაელები. მორწმუნეთა რაო-








მცენარეული და ზოომორფული ორნამენტები. ბუდას ძვ. ინდური ნიშის რელიეფები. ძვ. წ. II—I სს.

დენობის მიხედვით ა-ში ერთ-ერთი პირველი ადგილი უკავია ინდუიზმს; მისი გავრცელების ძირითადი რ-ნებია ინდოეთი, ნეპალი, შრი ლანკა, პაკისტანი და კ. ბალი ინდონეზიაში. სატომო რელიგ. მიმდევრები უმთავრესად ინდ., ჩინ. და სამხრ.-აღმ. ა-ის შიდა მთიან რ-ნებში შემორჩა. სსრკ აზიურ ნაწილში, სადაც მოსახლ. უმრავლესობა რელიგიას ჩამოშორდა, ძველად გავრცელებული იყო ქრისტიანობა (სლავი ხალხები, ქართველები და სომხები ამიერკავკასიაში და სხვ..), ისლამი (შუა ა-სა და ყაზახ. ხალხთა დიდი ნაწილი, აზერბაიჯანელები, ჩრდ. კავკ. ზოგიერთი ხალხი), ლამაიზმი (ბურიატთა ნაწილი) და სხვ.

### V. პოლიტიკური დაყოფა.

საზღვარგარეთ ა-ის ტერიტორიაზე (კუნძულების ჩათვლით) 41 სახელმწიფოა (იხ.. ცხრილი), რ-თაგან ოთხი (ჩინ. სრ, მონღ. სრ, ვიეტნ. დრ და კორ. სდრ) სოციალ. ქვეყანაა, დანარჩენი — კაპიტალისტური.

ა-ის საბჭ. ნაწილში მდებარეობს საქ., სომხ., აზერბ., თურქმ., ტაჯ., უზბ., ყაზახ., ყირგ. სსრ-ები და რსფსრ-ში შემავალი ალთაის, კრასნოდარის, კრასნოიარსკის, ზღვისპირეთის, სტავროპოლის, ხაბაროვსკის მხარეები; ირკუტსკის, კამჩატკის, მაგადანის, ნოვოსიბირსკის, ომსკის, სახალინის, ტომსკის, ტიუმენის, კურგანის ოლქები; იაკუტ., ტუვის, ბურიატთა ასს რესპუბლიკები.

ილუსტრაცია — იხ. ჩანართი I—II, გვ. 224—225. რუკა — იხ. ჩანართი, გვ. 272—273.

*ლიტ.*: Алисов Б. П., Климаты СССР, М., 1956; Власова Т. В., Физическая география частей света, 2 изд., М., 1966; География и классификация почв Азии. [Сб. ст.], М., 1965; Гуру П., Азия, пер. с франц., М., 1956; Зарубежная Азия. Физическая география, М., 1956; Магидович И. П., Очерки по истории географических открытий, М., 1967; Павлов Н. В., Ботаническая география зарубежных стран, ч. 1—2, М., 1965; Суслов С. П., Физическая география СССР. Азиатская часть, 2 изд., М., 1954.

Народы Восточной Азии, М.—Л., 1965; Народы Кавказа, т. 1—2, М., 1960—62; Народы Передней Азии, М., 1957; Народы Сибири, М.—Л., 1956; Народы Средней Азии и Казахстана, т. 1—2, М., 1962—63; Народы Юго-Восточной Азии, М., 1966; Народы Южной Азии, М., 1963; Население земного шара. Справочник по странам, М., 1965. *ლ. მარუაშვილი.*

**აზია** (Asia), რომის პროვინცია მცირე აზიის დას. ნაწილში, ყოფ. *პერგამონის სამეფოს* ტერიტორიაზე. ა-ს ჩრდ-ით ესაზღვრებოდა ბითინია, სამხრ-ით — ლიკია, აღმ-ით — გალატია. პერგამონის მეფის ატალე III-ის ანდერძით ძვ. წ. 133 შეუერთდა რომს. იყო რომის იმპერიის ერთ-ერთი უმდიდრესი მხარე.

**აზიანი** (ნამდვ. გვარი დონდაროვა) ნატალია მიხეილის ასული (1878, გორი, — 31.I. 1943, თბილისი), ქართველი დრამატურგი, პუბლიცისტი. დაიბადა ვაჭრის ოჯახში. ა-ის პირველი პიესა „ინჟილერი ან დოხტური“ (1897) დადებითად შეაფასა ი. ჭავჭავაძის „ივერიამ“. ა-ის პიესები „ფული და ხარისხი“, „ცოდვა“, „დეზერტირკა“ (1925 კ. მარჯანიშვილმა დადგა რუსთაველის სახ. თეატრში; 1966 ამავე თეატრმა წარმოადგინა „უკანასკნელი მასკარადის“ სახელწოდებით) და სხვ. ასახავს თავადაზნაურობის დაკნინებას, ბურჟ. მტაცებლურ ბუნებას, მოლიბერალო ინტელიგენციის უხერხემლობას. პიესა „გაცრუებულ იმედში“ გამოყვანილია სოც. უსამართლობის წინააღმდეგ განწყობილი ახალგაზრდობა. ა-ის პიესებში ყურადღებას იპყრობს ხალისიანი სატირულ-იუმორისტული სულისკვეთება და კარგად გამოკვეთილი უარყოფითი ტიპაჟი, რამაც განაპირობა მისი პიესების პოპულარობა 10-20-იან წწ-ში. ა. იყო ჟურნალ-გაზეთების აქტიური თანამშრომელი („მოამბე“, „მოგზაური“, „ჩვენი ცხოვრება“, „სიტყვა“, „დრო“, „მნათობი“ და სხვ.). 1905—06 წერდა მეფის მთავრობის საწინააღმდეგო სატირულ ფელეტონებსა და პამფლეტებს.

*თხზ.*: პიესები, [თბ.], 1936.

*ლიტ.*: აბაშიძე კ., ნატალია აზიანის შემოქმედება, «საბჭოთა ხელოვნება», 1936, №4—5. *ს. ხუციშვილი.*

**აზიანიკური ენები,** პირობითი სახელწოდება ენობრივი ჯგუფისა, რ-იც მოიცავდა ახლო აღმოსავლეთში ძვ. წ. III—II ათასწლ. გავრცელებულ არაინდოევროპულ და არასემიტურ ენებს, როგორიცაა, მაგ., ელამური, კასიტური, ურარტული, შუმერული, ხათური (პროტოხეთური), ხურიტული, აგრეთვე კარიული, ლიდიური, ლიკიური (ეს სამი ენა შემდგომი კვლევა-ძიების შედეგად ინდოევროპულ ენებად მიიჩნიეს). ტერმინი „ა. ე.“ თავდაპირველად აერთიანებდა ენებს მათი გეოგრ. გავრცელების მიხედვით და არ გულისხმობდა მათ შორის ნათესაური კავშირის აუცილებელ არსებობას. ამ სახელწოდებით ერთიანდებოდა ენები, რ-თა სტრუქტურისა და წარმომავლობის შესახებ მეცნიერებას იმ დროისათვის არ გააჩნდა ნათელი წარმოდგენა. თანამედროვე მეცნიერებაში ეს ტერმინი აღარ იხმარება.

*ლიტ.*: Kretschmer P., Einleitung in die Geschichte der griechischen Sprache, Gött., 1896.

**„აზიატსკი ვესტნიკ“** („აზიის მაცნე“), ყოველთვიური საზ.-ლიტ. და სამეცნ. ჟურნალი, გამოდიოდა პეტერბურგში 1825—27. რედაქტორ-გამომცემელი — გ. სპასკი. ჟურნალი აქვეყნებდა რუს და უცხოელ ავტორთა გამოკვლევებს, მიმოხილვებს, ცნობებს ინდ., ირან., ჩინ., არაბ., კავკ. და სხვ. ქვეყნების ისტ., გეოგრ., ხელოვნ. და ლიტ-რის შესახებ. ჟურნალში დაიბეჭდა კ. რაინჰარდტის „მოგზაურობა საქართველოში“; ხელმოუწერელი ვრცელი წერილი „ვეფხისტყაოსანზე“ (1827, V, რუსთაველისადმი მიძღვნილი პირველი სტატია რუს. პრესაში), რ-შიც მოცემულია პოემის დაწვრილებითი შინაარსი და ვახტანგ VI-ის კომენტარების კრიტ. განხილვა. მკვლევართა აზრით, ეს წერილი ნ. ჩუბინაშვილს უნდა ეკუთვნოდეს.

*ლიტ.*: შადური ვ., პირველი რუსული სტატია რუსთაველზე, «ლიტერატურული საქართველო», 1966, 25 მარტი.

**აზია-წყნარი ოკეანის საბჭო** (აზპაკ — Asian and Pacific Council), სამხ.-პოლიტ. კავშირი, შეიქმნა 1966. აერთიანებს ავსტრალიას, ახალ ზელანდიას, იაპონიას, სამხრეთ კორეას, სამხრეთ ვიეტნამს, ტაივანს, ტაილანდს, ფილიპინებს. ფორმალურად ამ ბლოკის მიზანია ეკონ. და კულტ. თანამშრომლობის განვითარება. ნამდვილად კი ეს არის *სეატოს* განშტოება, პოლიტ. კავშირი, რ-იც მიმართულია სამხრ.-აღმ. აზიის ხალხთა ეროვნ.-განმათ. ბრძოლის წინააღმდეგ და იცავს რეაქციულ რეჟიმებს. საბჭოს ყველა წევრი სამხ. ვალდებულებებით არის დაკავშირებული აშშ-თან.

**აზიდები,** ქიმ. ნაერთები, აზოტწყალბადმჟავას წარმოებულები, რ-ებიც შეიცავს $N_3$-ის ერთ ან რამდენიმე ჯგუფს. არაორგ. ა-ა $HN_3$-ის მარილები [მაგ., ნატრიუმაზიდი $NaN_3$, ტყვიააზიდი $Pb(N_3)_2$], ჰალოგენაზიდები (მაგ., ქლორაზიდი $ClN_3$) და სხვ. არაორგ. ა-ის უმრავლესობა მსუბუქი დარტყმით ან ხახუნით ფეთქდება, რის გამოც ზოგიერთ მათგანს იყენებენ კაფსულადეტონატორებში და მაინიცირებელ ფეთქებად ნივთიერებებად. ორგ. ა-ა, მაგ., ნიტროგუანილაზიდი $HN{=}C(NHNO_2)N_3$ და სხვ.; ყველა ორგ. აზიდი მეტ-ნაკლებად ფეთქებადია.

**აზიზბეკოვი** მეშადი აზიმ-ბეკ-ოღლუ [6(18). I. 1876, ბაქო, — 20. IX. 1918],

საზღვარგარეთა აზიის პოლიტიკური დაყოფა

| სახელმწიფოები | ფართობი (ათ. $კმ^2$) | მოსახლეობა (ათ. მცხ., 1970) | დედაქალაქი ან ადმ. ცენტრი |
|---|---|---|---|
| ავღანეთი | 647,5 | 17125 | ქაბული |
| არაბთა გაერთიანებული საამიროები | 83,6 | 169[1] | აბუ-ზაბი |
| ბანგლადეში | 141,2 | 71500 | დაკა |
| ბაჰრეინი | 0,6 | 215 | მანამა |
| ბირმა | 678,0 | 27584 | რანგუნი |
| ბჰუტანი | 47,0 | 836 | თჰიმფჰუ |
| ერაყი | 434,9 | 9440 | ბაღდადი |
| ვიეტნამი | 332,6 | 39486 | |
| ვიეტნამის დემოკრ. რესპ. | 158,8 | 21154 | ჰანოი |
| სამხრეთი ვიეტნამი | 173,8 | 18332 | საიგონი |
| თურქეთი (ევრ. ნაწილის ჩათვლით) | 780,6 | 35232 | ანკარა |
| იაპონია[2] | 372,1 | 104553 | ტოკიო |
| იემენის არაბთა რესპ. | 195,0 | 5733 | სანა |
| იემენის სახალხო-დემოკრ. რესპ. | 287,7 | 1281 | ადენი |
| ინდოეთი | 3268,1 | 550376 | დელი |
| ინდონეზია[3] | 1904,3 | 121198 | ჯაკარტა |
| იორდანია | 97,7[4] | 2317 | ამანი |
| ირანი | 1648,0 | 28662 | თეირანი |
| ისრაელი | 14[5] | 2822[1] | თელ-ავივი |
| კამბოჯა | 181,0 | 6701[1] | პნომპენი |
| კატარი | 22,0 | 79 | დოჰა |
| კვიპროსი | 9,3 | 633 | ნიქოზია |
| კორეა | 220,3[6] | 45685 | |
| კორეის სახ.-დემოკრ. რესპ. | 120,5[7] | 13892 | ფხენიანი |
| სამხრეთი კორეა | 98,5[7] | 31793 | სეული |
| ლაოსი | 236,8 | 2962 | ვიენტიანი (მეფის რეზიდენცია — ლუანგ-პრაბანგი) |
| ლიბანი | 10,4 | 2787 | ბეირუთი |
| მალაიზია | 332,6 | 10798 | კუალა-ლუმპური |
| მ. შ. აღმ. მალაიზია | 201,3 | 1663 | |
| დას. მალაიზია | 131,3 | 9135 | |
| მალდივის რესპ. | 0,3 | 108 | მალე |
| მონღოლეთის სახ. რესპ. | 1565,0 | 1285 | ულან-ბატორი |
| ნეპალი | 140,8 | 10845[1] | კატმანდუ |
| ომანი | 212,4 | 657,0 | მასკატი |
| პაკისტანი | 805,5 | 60000 | ისლამაბადი |
| საუდის არაბეთი | 2149,7 | 7740 | ერ-რიადი |
| სიკიმი[9] | 7,1 | 194 | განგტოკი |
| სინგაპური | 0,6 | 2050 | სინგაპური |
| სირია | 185,2 | 6098 | დამასკი |
| ტაილანდი | 514,0 | 35814 | ბანგკოკი |
| ტიმორი | 14,9 | 602 | დილი |
| ფილიპინები | 300,0 | 38493 | კესონ-სიტი (ფაქტობრივად მანილა) |
| ქუვეითი | 16,0[8] | 711 | ელ-ქუვეითი |
| შრი ლანკა | 65,6 | 12514 | კოლომბო |
| ჩინეთის სახ. რესპ. | 9596,9 | 773654 | პეკინი |
| . . . | | | |
| აომინი (მაკაო) (პორტუგ.) | 0,016 | 314 | აომინი |
| ბრუნეი (ბრიტ.) | 5,8 | 121 | ბანდარ-სერი-ბეგავანი |
| სიანგანი (ჰონკონგი) (ბრიტ.) | 1,0 | 4089 | ვიქტორია (სიანგანი). |

1 1969 წ. მონაცემები
2 კ-ების ბონინის და რიუკიუს ჩათვლით.
3 დას. ირიანის ჩათვლით.
4 სხვა მონაცემებით, შიგა წყლების გარეშე, ფართ. 90,2 ათ. $კმ^2$
5 გაეროს 1947 წ. 29 ნოემბრის გადაწყვეტილებით დადგენილ საზღვრებში. ფაქტობრივად ისრაელი კონტროლს უწევს 20,7 ათ. $კმ^2$ ფართობს (1967 წ. დამდეგი).
6 1,3 ათ. $კმ^2$ დემილიტარიზებული ზონის ჩათვლით.
7 სხვა მონაცემებით კორეის სდრ ფართ. 127,2 ათ. $კმ^2$, სამხრ. კორეისა — 93,6 ათ. $კმ^2$.
8 ყოფ. ნეიტრალური ზონის ტერიტ. ნაწილის გარეშე.
9 ხელშეკრულებით დამოკიდებულებაშია ინდოეთთან.

აზერბაიჯანელი რევოლუციონერი, ერთ-ერთი პირველი აზერბ. მარქსისტი. კომპარტიის წევრი 1898-იდან. დაამთავრა ბაქოს რეალური სასწავლებელი და პეტერბ. ტექნოლ. ინ-ტი (1908). იყო ს.-დ. ჯგუფის *„ჰუმეთის"* ერთ-ერთი ხელმძღვანელი; 1905—07 რევ. აქტიური მონაწილე; 1913—14 ბაქოს პროლეტარიატის გაფიცვების ერთ-ერთი ორგანიზატორი; 1917—ბაქოს საბჭოს წევრი. 1917 სექტ. ხელმძღვანელობდა საყოველთაო გაფიცვას ბაქოს ნავთობის სარეწაოებსა და ქ-ნებში. აქტიურად იბრძოდა ბაქოში საბჭ. ხელისუფლების გამარჯვებისა (1917, ოქტ.) და მუსავატელების ანტისაბჭოთა აჯანყების ლიკვიდაციისათვის (1918, მარტი). მუშაობდა ბაქოს სახკომსაბჭოში საგუბერნიო კომისრად და შინაგან საქმეთა სახ. კომისრის მოადგილედ. ამავე დროს 1918 მაისიდან იყო ბაქოს მაზრის გლეხთა დეპუტატთა საბჭოს აღმასკომის თავ-რე. ინგლ. ინტერვენტებმა ესერების ხელშეწყობით დახვრიტეს სხვა *ბაქოს კომისრებთან* ერთად. ა-ის ხსოვნის უკვდავსაყოფად მისი სახელი მიენიჭა რაიონებს აზერბაიჯანსა და სომხეთში.



მ. აზიზბეკოვი.

*ლიტ.*: Казиев М., Мешади Азизбеков (1876—1918), Баку, 1966; Саркисов А. А., Мешади Азизбеков, «Вопросы истории КПСС», 1966, № 1, с. 116—120.

**აზიზ ნესინი** (Aziz Nesin) (ფსევდ.; ნამდვ. სახელი — მაჰმუდ ნურეთი; დ. 1915, სტამბოლი), თურქი მწერალი. სწავლობდა სტამბოლის ნატიფ ხელოვნებათა აკადემიაში. თანამშრომლობდა *საბაჰათინ ალის* გაზეთ „მარკო ფაშაში". სახელი მოიხვეჭა მას შემდეგ, რაც სატირიკოს მწერალთა საერთაშ. კონკურსებზე ორგზის (1956, 1957) მიიღო პრემია „პალმის რტო" (მოთხრობებისათვის „სპილო ჰამდი" და „ქვების ზეიმი"). ა. ნ. თურქეთის ერთ-ერთი ყველაზე უფრო პოპულარული მწერალი გახდა. მომდევნო სამი წლის განმავლობაში მისი 30-ზე მეტი წიგნი გამოქვეყნდა. ა. ნ. პოლიტ. და სოც. სატირის ოსტატია. მისი ზოგჯერ ულმობელი, მძაფრი სატირის, ზოგჯერ კი შემწყნარებელი იუმორის ობიექტია თანამედროვე თურქ. სინამდვილე — პარტიებს შორის ხელისუფლებისათვის ბრძოლით დაწყებული და პატარა, ხელმოცარული ადამიანების დიდი თუ მცირე გაჭირვებებით დამთავრებული. უაღრესად ცხოვრებისეულ სიუჟეტებსა და სხარტ კომიკურ სიტუაციებზე აგებულ მის ნაწარმოებებში წარმოდგენილია ხასიათებისა და ტიპების მდიდარი გალერეა, მხილებულია მმართველი წრეების უნიათობა, მოხელეთა ბიუროკრატიზმი, მექრთამეობა, სხვა სოც. და მორალური მანკიერებანი. ა. ნ-ის უმნიშვნელოვანესი ნაწარმოებებია: „თავისუფალი გიჟები", „საქმოსანი", „რომელი პარტია გაიმარჯვებს?" (1957), „მკვდარი ვირი" (1958), „ფერუმ" (1959), „გაუმარჯოს სიღარიბეს!", „საათების მოედანზე", სატირული ზღაპარი „ერთ ქვეყანაში" (1958) და სხვ.



აზიზ ნესინი.

*თხზ.*: ძაღლის კუდი, თბ., 1969; Если бы я был женщиной. Юмористические рассказы, М., 1961; Письма с того света, М., 1960. *შ. გაბისკირია.*

**აზიზქენდი,** სოფელი მარნეულის რ-ნში (ალგეთის სოფსაბჭო), მდ. ალგეთის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 330 *მ*, მარნეულიდან 12 *კმ*. ალგეთის ვიტამინიანი ბალახის ფქვილის სასაქონლო წარმოების საბჭ. მეურნ., საშ. სკოლა, ბ-კა, მედპუნქტი.

**აზითავადა,** კილიკიაში მცხოვრები ხალხის — დანუნელთა მეფე ძვ. წ. IX ს. I ნახ-ში. იხსენიება ყარათეფეში აღმოჩენილ ხეთურ იეროგლიფურ და ფინიკიურ ორენოვან წარწერაში (ხეთური იეროგლიფი: ă+s—ī—ta—u̯a—$^{n}$d—ă; ფინიკ.: 'ztwd), ა. ეკუთვნოდა „მოფსოსის სახლს" (დინასტიას), მისი სატახტო ქალაქი მდებარეობდა ახლანდ. ყარა-თეფეს მიდამოებში (თურქეთი). ა. ცდილობდა თავისი სახელმწ. საზღვრების გაფართოებას სამალის სამეფოს ტერიტ. ხარჯზე.

*ლიტ.*: Винников И. Н., Вновь найденные финикийские надписи, «Эпиграфика Востока», 1951, кн. 5.

**აზიისა და აფრიკის ხალხთა სოლიდარობის ორგანიზაცია** (Afro-Asian Peoples solidarity Organization, AAPSO), საერთაშ. არამთავრობითი ორგანიზაცია, შეიქმნა 1957 აზიის ხალხთა სოლიდარობის ორგანიზაციის საფუძველზე. წესდება მიღებულია 1960. აერთიანებს აზიისა და აფრ. ქვეყნებში არსებულ 80-ზე მეტ პროგრ. საზ. ორგანიზაციას (აზია-აფრ. სოლიდარობის ეროვნ. კომიტეტები, სახ.-განმათ. მოძრაობის ორგანიზაციები და სხვ.). მისი მიზანია აზიისა და აფრ. ხალხთა ანტიიმპერიალ. და ანტიკოლონ. ბრძოლის კოორდინაცია, მათი ეკონ. და სოც.-კულტ. განვითარებისათვის ხელშეწყობა და ა. შ.; ორგანიზაციის მთავარი ორგანოა კონფერენცია. მასში მონაწილე ეროვნ. დელეგაციების მეთაურები შეადგენენ ორგანიზაციის საბჭოს. კონფერენცია ირჩევს აღმასკომს და მუდმივ სამდივნოს, რ-ის ადგილსამყოფელია ქ. კაირო. ორგანიზაციასთან არსებობს აზია-აფრიკის ფონდი.

სსრ კავშირიდან ორგანიზაციის წევრია აზიისა და აფრ. ქვეყნების სოლიდარობის საბჭ. კომიტეტი. საქართველოში აზიისა და აფრ. ქვეყნების სოლიდარობის რესპ. კომიტეტი არსებობს 1960-იდან.

**აზიის ანტიციკლონი,** აზიის მაქსიმუმი, ცენტრალური აზიის ანტიციკლონი, მონღოლეთის ანტიციკლონი, ციმბირის ანტიციკლონი, მაღალი ატმოსფერული წნევის არე აზიის კონტინენტზე. აისახება ზამთრის თვეების წნევათა მრავალწლიური საშუალოების რუკებზე; ატმოსფეროს მოქმედების ერთ-ერთი სეზონური ცენტრი. იანვარში საშ. წნევა ა. ა-ის ცენტრში 1030 *მბ* აჭარბებს. ა. ა. ზამთარში აზიის კონტინენტზე ანტიციკლონების გაძლიერების შედეგია. ცალკეულ ანტიციკლონში წნევა შეიძლება 1050 *მბ* აღწევდეს. ა. ა-ის რეჟიმთან დაკავშირებულია აზიის შიგაკონტინენტურ რ-ნებში ძლიერ ცივი, წყნარი, მცირეღრუბლიანი და მცირეთოვლიანი ზამთრის ამინდი. ზაფხულში ა. ა-ს ცვლის *აზიის დეპრესია*. იხ. აგრეთვე *ატმოსფეროს მოქმედების ცენტრები*.

**აზიის დეპრესია,** აზიის მინიმუმი, სამხრეთ აზიის დეპრესია, დაბალი ატმოსფერული წნევის არე სამხრ. აზიაში. აისახება ზაფხულის თვეების წნევათა მრავალწლიური საშუალოების რუკებზე; ატმოსფეროს მოქმედების ერთ-ერთი სეზონური კლიმ. ცენტრი. ა. დ-ის ცენტრში (ავღანეთი) წნევა ივლისში დაახლ. 995 *მბ* აღწევს. ა. დ-ის სამხრ. ნაწილი შეიძლება ჩაითვალოს ეკვატორულ დეპრესიად, რ-იც აზიის კონტინენტის ტროპ. განედებშია გადანაცვლებული. უფრო ჩრდ-ით იგი კონტინენტზე პოლარული ფრონტის ციკლონთა სიჭარბის შედეგია. იხ. აგრეთვე *ატმოსფეროს მოქმედების ცენტრები*.

**აზილის კულტურა,** ადრინდელი *მეზოლითის* ხანის არქეოლ. კულტურა, *მადლენის კულტურის* უშუალო გაგრძელება. ძირითადად თარიღდება ძვ. წ. VIII ათასწლეულით. სახელწოდება მიიღო საფრანგეთში, არიეჟის დეპარტამენტში აღმოჩენილი მღვიმის მას-დ'აზილის (Mas-d' Azil) მიხედვით, მღვიმე 1887—89 შეისწავლა ფრანგმა არქეოლოგმა ე. პიეტმა. ა. კ. ძირითადად დამახასიათებელია იმ ტომებისათვის, რ-ებიც ცხოვრობდნენ ახლანდ. საფრ., აგრეთვე გერ-ის ტერიტორიაზე და ნადირობას, თევზჭერას, შემგროვებლობას ეწეოდნენ. ძეგლების ქვის ინვენტარი ერთფეროვანია: კაჟის მცირე ლამელებისაგან ნაკეთები გეომ. (სამკუთხედის, ტრაპეციის) მოყვანილობის ჩასართები, მცირე ზომის მომრგვალო საფხეკები, კუთხური საჭრისები და სხვ.; დიდი რაოდენობით გვხვდება კეთილშობილი ირმის რქისგან ნაკეთები ბრტყელი ჭვილთები. ა. კ-თვის დამახასიათებელია წითელი, სტილიზებული ნახატებით შემკული კენჭები. საფიქრებელია, რომ ამ კენჭებს ტოტემურ სიმბოლოთა მნიშვნელობა ჰქონდა. ა. კ-ის შესატყვისი არქეოლ. მასალა საქართველოშიც გვხვდება (იხ. *ეძანი, ქვაჭარა, ჭახათი, წონა* და სხვ.).





აზილის კულტურა: 1—3, 7—9. კაჟის იარაღები — მიკროლითები; 4—6. კეთილშობილი ირმის რქის ჭვილთები; 10—19. აზილური ქვარგვალები.

*ლიტ.*: Ефименко П. П., Первобытное общество, 3 изд., К., 1953; Bourdier F., Préhistoire de France, P., 1967. *დ. თუშაბრამიშვილი.*

**აზიმზადე** აზიმ ასლან-ოღლუ [25. IV (7. V.). 1880, სოფ. ნოვხანი, ბაქოს მახლობლად, — 15. VI. 1943, ბაქო], აზერბ. საბჭ. გრაფიკოსი. აზერბ. სსრ სახ. მხატვარი (1927). სკკპ წევრი 1923-იდან. აზერბ. სატირული გრაფიკის ფუძემდებელი. სპეც. განათლება არ მიუღია. მისი კარიკატურები და სატირული ნახატები სოც. და პოლიტ. თემებზე 1906-იდან ქვეყნდებოდა სხვადასხვა ჟურნალში. 1929 — 36 იყო აზერბ. სამხატვრო ტექნიკუმის დირექტორი. ა-ს მთავარი ნამუშევრებია: „ძველი ბაქოს ტიპები" (1937), „ღარიბების რამაზანი", „მდიდრების რამაზანი" (1938, ყველა — აზერბ. ხელოვნ. მუზეუმი, ბაქო) და სხვ.; ომის წლებში ა-მ შექმნა მრავალი ანტიფაშისტური კარიკატურა. მუშაობდა თეატრის მხატვრად.

*ლიტ.*: Наджафов М., Азим Азимзаде, Баку, 1965.

**აზიმოვი** ფილამ აზიმის ძე (დ. 1. I. 1915, აული ჩოვდური, თურქმ. სსრ), თურქმენი საბჭოთა ენათმეცნიერი, თურქმ. სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1951), თურქმ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1961), სკკპ წევრი 1939-იდან. თურქმ. სსრ მეცნ. აკად. პრეზიდენტი 1966-იდან. მისი ძირითადი ნაშრომები ეძღვნება თურქმ. ენასა და ამ ენაში სიტყვაწარმოების საკითხებს. დაჯილდოებულია ლენინის ორდენითა და სხვა ორდენებით.

**აზიმუტი** (არაბ. ალ-სუმუთ—გზები, მიმართულებები), კუთხე დამკვირვებლის წერტილის მერიდიანის სიბრტყესა და ამ წერტილზე და დასამზერ საგანზე (მნათობზე) გამავალ ვერტ. სიბრტყეს შორის. იზომება ჰორიზ. კუთხე, რ-საც დამკვირვებლის წერტილიდან დედამიწის დასამზერ საგანზე (ან მნათობზე) გატარებული წარმოდგენითი ხაზის ჰორიზ. გეგმილი ადგენს დამკვირვებლის წერტილის მერიდიანის ჰორიზ. გეგმილის ჩრდ. (ან სამხრ.) მიმართულებასთან. დედამიწაზე მდებარე საგნის ა-ს ზომავენ მერიდიანის ჩრდ. მიმართულებიდან აღმ-კენ, ხოლო მნათობზე მიმართულების ა-ს—მერიდიანის სამხრ. მიმართულებიდან დას-კენ. ორივე შემთხვევაში ა-ს შეიძლება ჰქონდეს ნებისმიერი მნიშვნელობა 0°-სა და 360°-ს შორის.

იმის მიხედვით, თუ რომელი მერიდიანის მიმართ არის გაზომილი ჰორიზ. კუთხე, განასხვავებენ ჭეშმარიტ (ასტრონომიულს, გეოგრაფიულს,) გეოდეზიურ და მაგნიტურ ა-ებს. ასტრონომიული ა. დაკავშირებულია ცის მერიდიანთან, რ-ის სიბრტყე გადის სამყაროს პოლუსებზე და დამკვირვებლის წერტილის ზენიტზე. გეოდეზიური ა. დაკავშირებულია გეოდ. მერიდიანთან, რ-ის შესაბამისი სიბრტყე გადის იმავე წერტილში რეფერენც-ელიფსოიდისადმი (იხ. *გეოიდი*) დაშვებულ ნორმალსა და ელიფსოიდის მცირე ღერძზე. გეოდ. ა. იმიტომ განსხვავდება ასტრონ. ა-გან, რომ შვეული ხაზი არ ემთხვევა რეფერენც-ელიფსოიდის მიმართ დაშვებულ ნორმალს (იხ. *შვეულის გა-*

*დახრა*). ადგილზე ორიენტირებისათვის იყენებენ მ ა გ ნ ი ტ უ რ ა-ს, რ-იც მაგნ. მერიდიანის სიბრტყის დედამიწის ხილულ ზედაპირთან გადაკვეთის ხაზის ჰორიზ. გეგმილიდან (მაგნ. ისრის მიმართულება) იზომება. ხშირად დედამიწის სხვადასხვა წერტილზე დაყენებული მაგნ. ისრის ღერძი არ ემთხვევა იმავე წერტილზე გამავალ ასტრონ. მერიდიანის გეგმილს—შუადღის ხაზს: ისარი შეიძლება გადახრილი იყოს აღმ-ით ან დას-ით. ამას ეწოდება მაგნ. ისრის აღმ. (+δ) და დას. (−δ) მ ი ხ რ ი ლ ო ბ ა. მაგნ. ა-იდან ($A_m$) ჭეშმარიტი ა. (A) გამოითვლება დამოკიდებულებით $A=A_m\pm\delta$ (იხ. ნახ). ჭეშმარიტ და მაგნ. ა-ებს ზომავენ *თეოდოლიტით, ბუსოლით, კომპასით* და სხვა კუთხსაზომი იარაღით. გეოდ. ა. გამოითვლება ასტრ. ა-ის, ადგილის გრძედისა და განედის გათვალისწინებით (იხ. აგრეთვე *დირექციული კუთხე*).

**აზიმუტური დანადგარი,** ტელესკოპის მილის სადგარი, რ-საც შეუძლია ტელესკოპი მიმართოს ცის ნებისმიერი წერტილისკენ. აქვს ორი ღერძი: ვერტ. და ჰორიზ. ხანგრძლივი დაკვირვებისა და ფოტოგრაფირებისას მნათობზე მიყოლებისათვის საჭიროა ტელესკოპის ერთდროული შემობრუნება ორივე ღერძის ირგვლივ არათანაბარი სიჩქარით. ჩვეულებრივ, ა. დ-ზე ამაგრებენ დიდ რადიოტელესკოპებს, გამარტივებულ ა. დ-ზე, ე. წ. აზიმუტურ შტატივზე კი — მომცრო გადასატან ტელესკოპებსა და კუთხეზომ იარაღებს, უმთავრესად ასტრომეტრიული განსაზღვრებისათვის. სსრკ-ში ა. დ. პირველად გამოიყენეს ზელენჩუკის (ჩრდ. კავკასია) მახლობლად აგებული ობსერვატორიის ექვსმეტრიანი ტელესკოპისთვის. ტელესკოპის მილის შეთანხმებულ მოძრაობას ცის დღეღამურ ბრუნვასთან უზრუნველყოფს საგანგებო გამომთვლელი მანქანები.

**აზინები,** *ჰეტეროციკლური ნაერთები,* რ-თა ციკლში ნახშირბადის ატომების გარდა სულ ცოტა ორი ჰეტეროატომია და აქედან ერთი მაინც აზოტისაა. თუ ა-ში აზოტის ორი ატომია, მათ დიაზინები ეწოდება; ასეთია, მაგ., პირიმიდინი (I); თუ სამი — ტრიაზინები, მაგ., ციანურმჟავა (II).

ა-ს, რ-თა მოლეკულაში აზოტის გარდა სხვა ჰეტეროატომია, მიეკუთვნება: ოქსაზინი (III), თიაზინი (IV) და ა. შ.; ა-ს ახასიათებს ფუძის თვისებები და მჟავებთან იძლევა მარილებს.

ცნობილია მრავალი ნაერთი, რ-თაც აზინის ბირთვი კონდენსირებული აქვთ ბენზოლთან და სხვ. ციკლურ ნაერთთან, მაგ., ქინოქსალინი, ფენთიაზინი (V), პურინი. ა-ის ზოგიერთ წარმოებულს დიდი მნიშვნელობა ენიჭება, კერძოდ, პირიმიდინის ფუძეები შედის *ნუკლეინმჟავათა* შედგენილობაში. ამინაზინსა და ფენთიაზინის სხვა წარმოებულებს იყენებენ ფსიქიატრიულ და ქირურგიულ პრაქტიკაში. ცნობილია სხვა სამკურნ. საშუალებანიც (ლუმინალი, სულფადიმეზინი), აგრეთვე საღებრები, რ-თა შემადგენლობაში შედის ა.

**აზინი** ვლადიმერ მარტინის (მიხეილის) ძე (26. IX. 1895—18. II. 1920), სამოქალაქო ომის გმირი. სკკპ წევრი 1918-იდან. ეროვნებით ლატვიელი. 1918 იანვარში დაინიშნა ლატვიელთა კომუნისტური რაზმის მეთაურად. შემდეგ ვიატკაში ჩამოაყალიბა წითელი გვარდიის რაზმები. 1918 აგვისტოდან მეთაურობდა აღმ. ფრონტის მე-2 არმიის არსკის ჯგუფს. წარმატებით ხელმძღვანელობდა მე-2 ნაკრებ დივიზიას, რ-მაც 1918 აიღო სარაპული, იჟევსკი, ვოტკინსკი. მეთაურობდა კოლჩაკისა და დენიკინის წინააღმდეგ გმირულად მებრძოლ 28-ე მსროლელ დივიზიას. 1920 წ. 17 თებ. მდ. მანიჩზე, სადგ. ცელინის მახლობლად ბრძოლის დროს თეთრგვარდიელებმა ჩაიგდეს ხელში და მოკლეს.

**აზიური ვაზი,** აღმოსავლეთაზიური ვაზის ჯგუფი Vitis-ის გვარისა. შეიცავს 40-ზე მეტ სახეობას. ცუდად უძლებს ფ ი ლ ო ქ ს ე რ ა ს ა და სოკოვან დაავადებებს, კირნარ ნიადაგებზე ქ ლ ო რ ო ზ ი თ ავადდება, იძლევა მდარე პროდუქციას, მაგრამ გამოირჩევა მძლავრი განვითარებით და ყინვაგამძლეობით. ზოგიერთ სახეობას — რომანეტს, თუმბერგს, დავიდს, კოიგნეცის, ფლექსუოზას და სხვ. — იყენებენ დეკორ. მებაღეობაში. შედარებით კარგ პროდუქციას იძლევა ა მ უ რ ი ს ვ ა ზ ი.

*ლიტ.*: რ ა მ ი შ ვ ი ლ ი მ., ამპელოგრაფია, თბ., 1970.

**აზიური წარმოების წესი,** ცალკეული ადრეული კლასობრივი საზოგადოებებისათვის დამახასიათებელი სოც.-ეკონ. ვითარება. პირველად ა. წ. წ-ის დახასიათება გვხვდება კ. მარქსისა და ფ. ენგელსის 1853 მიმოწერაში. კ. მარქსი თავისი ნაშრომის — „პოლიტიკური ეკონომიის კრიტიკისათვის" (1859) წინასიტყვაობაში საზ. ეკონ. ფორმაციის პროგრ. ეპოქებად თვლის აზიურ, ანტიკურ, ფეოდ. და ბურჟ. წარმოების წესებს. ა. წ. წ-ის ცნებას კ. მარქსისა და ფ. ენგელსის არაერთ სხვა ნაშრომშიც ვხვდებით. მეცნ. სოციალიზმის ფუძემდებლები ა. წ. წ-ში გულისხმობდნენ სოც.-ეკონ. ვითარებას, როდესაც მიწაზე კერძო საკუთრება არ არსებობდა ან უაღრესად სუსტად იყო განვითარებული; არსებობდა სამიწათმოქმედო თემები და მათი გამაერთიანებელი დესპოტური სახელმწიფო. მეფე-დესპოტი ახორციელებდა უზენაესი მესაკუთრის უფლებას სახელმწიფოს მთელი მიწის ფონდზე და დიდ ბიუროკრ. სამოხელეო აპარატთან ერთად ეწეოდა რიგითი მეთემეების სასტიკ ექსპლუატაციას (გადასახადების შეწერის, საზ. სამუშაოებზე ხალხის გამოყვანისა და სხვ. საშუალებით). ასეთი სიტუაცია იქმნებოდა უმთავრესად აღმოსავლეთის დიდ სახელმწიფოებში, სადაც მეფე და სახელმწიფო გვევლინებოდნენ მეურნ. წარმოებისათვის სასიცოცხლო მნიშვნელობის მქონე ფართო საირიგაციო სისტემის შექმნის ორგანიზატორებად.

საბჭ. მეცნიერებს შორის XX ს. 20-იან წწ-ში და 30-იანი წწ. დასაწყისში მიმდინარეობდა დისკუსია ა. წ. წ-ის რაობის საკითხზე. მკვლევართა ერთი ნაწილი მას მიიჩნევდა ძველი და შუა საუკ. აღმოსავლეთისათვის დამახასიათებელ ცალკე საზ.-ეკონ. ფორმაციად. მეორე — ფეოდ. ფორმაციის აღმ. სახეობად, ზოგიც ამტკიცებდა, რომ კ. მარქსი და ფ. ენგელსი ა. წ. წ-ში პირველყოფილ-თემურ წყობილებას გულისხმობდნენ. საბოლოოდ, 30-იანი წწ. დასაწყისში, გაიმარჯვა თვალსაზრისმა, რ-ის მიხედვით, ა. წ. წ. არ წარმოადგენს ცალკე ფორმაციას და იგი გულისხმობს აღმ. ქვეყნების სოც.-ეკონ. და სახელმწ. წყობილებისათვის დამახასიათებელ თავისებურებათა კომპლექსს. ამასთანავე ძვ. აღმ. ქვეყნების სოც.-ეკონ. წყობილება მიიჩნიეს მონათმფლობელურად, ხოლო შუა საუკ. აღმოსავლეთისა — ფეოდალურად.

დისკუსია ამ საკითხზე ჩვენში და საზღვარგარეთის მარქსისტულ ლიტ-რაში განახლდა 60-იან წლებში. ამ ახალი დისკუსიისათვის დამახასიათებელია ა. წ. წ-ის საკითხის განხილვა უძველეს კლასობრივ საზოგადოებათა ბუნებისა და, საერთოდ, საზ. განვითარების კანონზომიერებათა პრობლემებთან მჭიდრო კავშირში. ერთნი ა. წ. წ-ს მიიჩნევდნენ უნივერს. საფეხურად საზოგადოების განვითარებაში და აიგივებდნენ საერთოდ ადრინდ. კლასობრივ საზოგადოებასთან (ჟ. სიურე-კანალი, მ. გოდელიე), მეორენი აღმოსავლეთისათვის დამახასიათებელ განვითარების სპეციფ. გზად თვლიან (ლ. სედოვი), სხვების აზრით კი იგი არის უბრალოდ უკლასო საზოგადოებიდან კლასობრივ საზოგადოებაზე გარდამავალი სიტუაცია. ა. წ. წ. მკაფიოდ ავლენს ადრინდ. კლასობრივი საზოგადოებისათვის დამახასიათებელ კანონზომიერებებს, მაგრამ იგი ადრინდ. კლასობრივი საზოგადოების მხოლოდ ერთ შესაძლებელ სახეს წარმოადგენს. თავისი ხასიათით იგი, ამასთანავე, ყველაზე ახლო დგას წინაფეოდ. (პროტოფეოდალურ) მდგომარეობასთან და ყველაზე უფრო მეტად ფეოდალიზმის გზით განვითარების ტენდენციებს იჩენს.

*ლიტ.*: გ უ გ უ შ ვ ი ლ ი პ., «აზიური» წარმოების წესი, ტფ., 1934; უძველესი კლასობრივი საზოგადოებების ბუნების საკითხები, «მაცნე», 1966, № 4; В и т к и н М. А., Т е р-А к о п я н Н. Б., По страницам журнала «La Pensée» (Обсуждение проблемы азиатского способа производства), «Вопросы философии», 1965, № 3; М е л и к и ш в и л и Г. А., К вопросу о характере древнейших классовых обществ, «Вопросы истории», 1966, № 11; Общее и особенное в историческом развитии стран Востока, М., 1966; Проблемы истории докапиталистических обществ, кн. 1, М., 1968; Т е р-А к о п я н Н. Б., Развитие взглядов К. Маркса и Ф. Энгельса на азиатский способ производства и земледельческую общину, «Народы Азии и Африки», 1965, № 2, 3.

*გ. მელიქიშვილი.*

**აზიხის მღვიმე,** მრავალფენიანი არქეოლ. ძეგლი სოფ. აზიხის მახლობლად (აზერბ. სსრ, ჰადრუთის რ-ნი), ზღვის დონიდან 1400 *მ*; აღმოაჩინა მ. ჰუსეინოვმა 1960. მღვიმე კარსტული წარმოშობისაა, 200 *მ* სიგრძის, 50 *მ*-მდე სიგანის, 15—20 *მ* სიმაღლისა; ა. მ-ში ლითოლოგიურად ერთმანეთისაგან განსხვავებული 8 ფენაა, რ-თა საერთო სისქეა 13 *მ*. არქეოლ. მასალა აღმოჩენილია III, V და VI ფენებში: III ფ ე ნ ა შ ი — სხვადასხვანაირი წვეტანები, საფხეკ-სახოკები, დანისებური იარაღები და სხვ. მასალა, რ-იც მუსტიეს ეპოქით თარიღდება; V ფ ე ნ ა შ ი — შუა აშელის ეპოქისათვის დამახასიათებელი ხელცულები და სხვ., აგრეთვე გვიანდ. არქანტროპებსა და ადრინდ. პალეანტროპებს შორის გარდამავალ საფეხურზე მდგომი ადამიანის ქვედა ყბის ფრაგმენტი; VI ფ ე ნ ა შ ი — რიყის ქვისაგან ნაკეთები უხეში ხელცულები და ანატკეც-ანამტვრევები, რ-ებიც ადრინდ. აშელის ეპოქით თარიღდება. ა. მ-ის კულტ. ფენებში მოპოვებულია პლეისტოცენური ხანის ფაუნის ნაშთები (გარეული ცხენის, კეთილშობილი ირმის, გიგანტური ირმის, ხარის, გარეული ღორის, თხის, ცხვრის, მღვიმური დათვისა და სხვ. ცხოველთა ძვლები).

*ლიტ.*: Г а д ж и е в Д. В., Г у с е й н о в М. М., Первая для СССР находка ашельского человека (Азербайджан, Азихская пещера), «Ученые записки Аз. гос. мед. института», 1970, т. 31.

*დ. თუშაბრამიშვილი.*

**აზმა,** იხ. *ქება*.

**აზმაიფარაშვილი** შალვა ილიას ძე [25. XII. 1902 (7. I. 1903), თბილისი,— 17. V. 1958, იქვე], ქართველი საბჭ. დირიჟორი და კომპოზიტორი, საქ. სსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1941), საქ. სსრ უმაღლესი საბჭოს I—III მოწვევების დეპუტატი. 1930 დაამთავრა თბილ. სახელმწ. კონსერვატორია საორკესტრო (პროფ. ა. ილინსკის კლასი), საკომპოზიციო (პროფ. ს. ბარხუდარიანის კლასი) და სადირიჟორო (პროფ. მ. ბაგრინოვსკის კლასი) განხრით, 1933 კი — ასპირანტურის სადირიჟორო განყ-ბა პროფ. ა. გაუკისა და ე. მიქელაძის ხელმძღვანელობით. 1923—28 უკრავდა სასულე და სიმფ. ორკესტრებში. 1932-იდან იყო თბილ. ოპერისა და ბალეტის სახელმწ. თეატრის დირიჟორი, ხოლო 1938—52 მთავარი დირიჟორი.



ფ. აზიმოვი.




აზიმუტი.




I




II




III




IV




V

აზინები.



შ. აზმაიფარაშვილი.

1943–53 ხელმძღვანელობდა საქ. რადიოს სიმფ. ორკესტრს, 1954–57 – საქართ. სახელმწ. სიმფ. ორკესტრს. ა-ის მუს. ხელმძღვანელობით დაიდგა მრავალი ქართ. ოპერა, მ. შ. მ. ბალანჩივაძის „დარეჯან ცბიერი", ვ. დოლიძის „ქეთო და კოტე" (ორივე 1937), შ. მშველიძის „ამბავი ტარიელისა" (1946, სახელმწ. პრემია, 1947), გ. კილაძის „ლადო კეცხოველი", ი. გოკიელის „პატარა კახი" (1943), დ. თორაძის „მთების ძახილი" (1947) და სხვ.

ა-ის მუს. ნაწარმოებებია: სიმფ. პოემა „ყვარლის მთებს" (1939), საორკესტრო სიუიტა „ძველი თბილისის სურათები" (1941), სიმფონია (1945), ვოკალურ-სიმფ. პოემა „ქართლი" (1946), ოპერა „ხევისბერი გოჩა" (1951), მუს. კომედია „რაც გინახავს, ვეღარ ნახავ" (1952) და სხვა. დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის" ორდენით.

*ლიტ.*: ჩ ხ ი კ ვ ა ძ ე  გ., საქართველოს საბჭოთა კომპოზიტორები, თბ., 1956.

**აზნაური,** ფეოდალური საზოგადოების გაბატონებული კლასის წარმომადგენელი. ტერმინი უცხოური წარმოშობისაა და ქართულად გაფორმებულ სიტყვად არის მიჩნეული. ზოგიერთი მკვლევარი მას სომხ. „აზნს" (გვარი) უკავშირებს, ზოგი — სპარს. „ზანას" (გვაროვნობათა კავშირი, ერი), ზოგი — სპარს. „აზნას" (წარჩინებული). თავდაპირველად „ა.", ჩანს, „თავისუფალს" ნიშნავდა, უძველეს ქართულ ნათარგმნ ლიტ-რაში (ძვ. და ახ. აღთქმის წიგნები) ამ მნიშვნელობით არის ნახმარი. „აზნაურთა", „დიდ-დიდ აზნაურთა" და „უაზნოთა" არსებობა ქართლში უკვე V ს. II ნახ. ორიგინ. ძეგლში „შუშანიკის მარტვილობაშია" დადასტურებული. იმდროინდელ საქართველოში არსებობდა წოდებრივი ჯგუფები, კერძოდ, მემკვიდრეობითი პრივილეგიებით აღჭურვილი მემამულეთა წოდება. სახელწოდება „ა." მომდევნო პერიოდში ყველა წარჩინებულზე გავრცელდა და სწორედ ამ წოდებას აღნიშნავდა. ასე რომ, ქართ. „ა." დაახლ. იმასვე აღნიშნავდა, რასაც დას. ევრ. ნობილი (წარჩინებული). ა-თა წოდების შინაგანი აღნაგობა სულ უფრო რთულდებოდა. IX ს-იდან მოყოლებული და შემდეგ, ფეოდ. მონარქიის ხანაში, X–XIII სს-ში ეს სტრუქტურა ასე წარმოგვიდგება: ყველაზე მაღალ წრეს შეადგენდნენ „დიდებულნი აზნაურნი" ან მარტივად „დიდებულნი" — მსხვილი ფეოდ. არისტოკრატია. დიდებულად იწოდებოდა ისეთი ა., რ-იც დიდი მამულისა და მრავალრიცხოვან ყმათა მფლობელი იყო და ამიტომ ესა თუ ის დიდი თანამდებობაც ეჭირა. ასეთ ა-ს საკუთარი ციხეც ჰქონდა. ამდენად „დიდებული აზნაური" და „ციხოვანი" ანუ „ციხის უფალი აზნაური" მეტ-ნაკლებად ერთი და იგივე იყო. იყვნენ აგრეთვე „უციხო აზნაურნი" — საშუალო და წვრილი აზნაურობა. რადგან აზნაურული პრივილეგიები მემკვიდრეობითი ხასიათისა იყო, ამიტომ ამ წოდების დიდი უმრავლესობა „მემამულე", „ნათესავით" (ე. ი. მემკვიდრეობითი) აზნაურებისაგან შედგებოდა. შედარებით იშვიათად შეიძლებოდა „გააზნაურებაც", განსაკუთრებით მეფის სამსახურში დაწინაურების გზით. ამგვარად ჩნდებოდა „მსახურეულ აზნაურთა" ჯგუფი („ტაძრეულნი აზნაურნიც" ალბათ იგივენი იყვნენ), რ-იც „დიდგვაროვანთა" „მსახურეული სახლებისაგან" განსხვავებით ახლად იძენდა წოდებრივ პრივილეგიებს. ამ წრეს განსაკუთრებული მნიშვნელობა ჰქონდა აბსოლუტიზმისადმი მიდრეკილების მქონე მეფეების ცენტრალისტური პოლიტიკისათვის. მემკვიდრეობითი მსხვილი მემამულე არისტოკრ. და საშ. და წვრილი აზნაურობის შინაკლასობრივი ანტაგონიზმი განსაკუთრებით მწვავდებოდა მაშინ, როცა დიდგვაროვან ფეოდალებს ეს „უგვარო" და ახლად აღზევებული გააზნაურებული მდაბიონი უპირისპირდებოდნენ. სამეფო სამსახურში დაწინაურება მეფეთა „წყალობისა" და „ბოძების" გზით იწვევდა, პირველ ყოვლისა, მიწის, აგრეთვე ფეოდ. მფლობელობის ყოველგვარი სხვა ობიექტის იმ მატერ. საფუძვლის ზრდას, რაზედაც დამყარებულია სოც.-პოლიტ. კეთილდღეობა და ბატონობა ფეოდ. საზ-ბაში. თავდაპირველად ამ „საბოძვრებს" პირობითი სამფლობელოს, „*საკარგავის*", ხასიათი ჰქონდა და მათი მფლობელნიც „მოსაკარგავე" აზნაურებად იწოდებოდნენ. სოც. რაობით ამ ფენას შეესაბამება XIV–XVII სს. რუსული „დვორიანსტვო". მოსაკარგავე ა-ები გამუდმებით ცდილობდნენ სამფლობელოს პირობითი ხასიათი შეეცვალათ და სამემკვიდროდ ექციათ. ჩვეულებრივ ეს ტენდენცია მიზანს აღწევდა: იმკვიდრებდნენ არა მარტო მიწებს, არამედ პირობითი მფლობელობის სხვა ობიექტებსაც, მაგ., სახელმწ. თანამდებობებს. ასე ყალიბდებოდა ახალი მსხვილი მემამულე არისტოკრატია, რ-იც ცენტრ. ხელისუფლების მიმართ ძვ. დიდგვარიანების პოზიციას იჭერდა.

ა-თა წოდების სხვადასხვა ფენის შინაკლასობრივი ურთიერთობისათვის დამახასიათებელი იყო ე. წ. *პატრონყმობა*, რ-საც საფუძვლად აგრეთვე საადგილმამულო ურთიერთობა ედო. პატრონყმობის ურთიერთობა ქმნიდა ა-ის დამოკიდებულებას არა მარტო მეფისაგან, არამედ ა-განაც. სათანადო ფაქტებს უკვე ადრინდ. ფეოდ. ხანაშივე ვხვდებით. ა-თა წოდების განვითარების ისტორიაში განსაკუთრებით საინტერესოა თავადთა ინ-ტის საკითხი. ძვ. ხანაში *თავადები*, ჩანს, მხოლოდ ა-თა საგვარეულოების თავკაცები იყვნენ, მაგრამ XIV–XV სს-ში ისინი უკვე ჩამოყალიბდნენ ცალკე წოდებად, რ-იც ფეოდ. იერარქიაში ა-ებზე მაღლა მოექცა. თავადთა ხელში პოლიტ. ძალაუფლების გადასვლის შემდეგ ა-თა წოდება შედარებით დაკნინდა და დამოუკიდებელი მნიშვნელობა დაკარგა. XVI–XVII სს-იდან აზნაურობა თანდათან მოექცა მეტ-ნაკლებად მყარ დამოკიდებულებაში სამეფო სახლთან, ეკლესიასა და თავადებთან. ამ გზით ა-თა სამი ჯგუფი ჩამოყალიბდა. სამეფო ა-ები მეტი პრივილეგიებითა და გავლენით სარგებლობდნენ, ვიდრე საეკლ. და სათავადო ა-ები. დამოკიდებულების საფუძველი ყველა შემთხვევაში ერთი იყო — ა-ს ბატონის მამული ეჭირა. ა-ს ბატონისაგან წასვლის უფლება ჰქონდა იმ შემთხვევაში, თუ მის მიწასა და იქ დასახლებულ ყმებზე უარს იტყოდა. ბატონის უფლებები ა-ის მიმართ დიდი იყო. ბატონს შეეძლო ა. მზითვადაც გაეცა. მეფეთა მიერ ა-ის გაჩუქება ან მზითვად გატანება საეკლ. და სათავადო ა-ების გაჩენის ერთ-ერთ წყაროს წარმოადგენდა. ამ დამოკიდებულების წარმოშობის მეორე უმნიშვნელოვანესი პირობა იყო ა-თა მცირემამულიანობა ან უმამულობა, რაც მათ აიძულებდა მსხვილ საეკლ. თუ საერო მიწისმფლობელთა მფარველობისათვის მიემართათ. უმთავრესად მამულის სიდიდისა და ყმათა რიცხვის მიხედვით, ნაწილობრივ კი შთამომავლობის მიხედვითაც, ა-ები სამ ხარისხად განიყოფებოდნენ, კერძოდ, სისხლის ფასის მხრივ ვახტანგ VI-ის სამართლის წიგნი იცნობს დიდს (ანუ გადიდებულს), შუასა და ცალმოგვ ა-ს. პირველის სისხლს აფასებს 192, მეორისას — 96, მესამისას — 48 თუმნად. ა-ის საგვარეულოს გაყოფა მამულის დაქუცმაცებას მოასწავებდა და ამ იერარქიულ კიბეზე ჩამოქვეითების მიზეზი ხდებოდა.

რუსეთის მმართველობის დამყარების შემდეგ ქართვ. ა-თა მდგომარეობაში მნიშვნელოვანი ცვლილებები მოხდა. მეფის ბიუროკრ. მთავრობა ფორმალურად თითქოს იჩენდა მიდრეკილებას ქართვ. თავადაზნაურობა განეხილა ისეთივე სოც. მოვლენად, როგორსაც ეს კლასი თვით რუსეთში წარმოადგენდა (ამას მოითხოვდა აგრეთვე 1783 ტრაქტატის სათანადო მუხლი), მაგრამ არსებითად ეს საკითხი ძალთა რეალურ განლაგებასა და საერთო პოლიტ. მდგომარეობასთან იყო დაკავშირებული. ცარიზმს ახლად დაპყრობილ ქვეყანაში ეს კლასი თავის სოც. დასაყრდენად მიაჩნდა და ცდილობდა მის ისეთ ორგანიზებას, რომ ყველაზე საიმედო ელემენტები გამოეაშკარავებინა. 1803 მთავარმართებელ პ. ციციანოვის პროექტის თანახმად, ქართლ-კახეთში დაარსდა თავადაზნაურობის წარმომადგენლობითი ორგანოები — სამაზრო და საგუბერნიო დეპუტატთა საკრებულოები. სათანადო „წესებში" რელიეფურად ჩანდა მოვლენის სოც.-ეკონ. ბუნება: საარჩევნო და წარმომადგენლობითი უფლება, ისე როგორც რუსეთში, საქართველოშიც არ მისცეს იმ ა-ებს, „რომელთაც არ ჰქონდათ არავითარი საკუთრება და არავითარი შემოსავალი". ცოტა გვიან დადგა საკითხი მსხვილ ფეოდალთაგან დამოკიდებულ ა-თა პირადი და სამამულო უფლებების შესახებ. საკითხი ეხებოდა საეკლ. და სათავადო ა-ებს. სამეფო ა-ები მექანიკურად ჩაირიცხნენ სახაზინო უწყებაში. 1811 მთავრობამ საეკლ. ა-ებიც მამულითა და ყმით სახაზინო უწყებაში გადარიცხა. ამასთან სახაზინო მიწებზე მათი გადასახლების განკარგულება გასცა. ბევრად უფრო რთული იყო თავადთაგან დამოკიდებულ ა-თა საკითხი. მთავარმართებელ ნ. რტიშჩევის აზრით, სათავადო ა-ები მდაბიოებად უნდა ჩათვლილიყვნენ და არ უნდა ესარგებლათ რუსეთის ა-თა პრივილეგიებით. 1816 რტიშჩევს უცდია კიდეც ამ შეხედულების განხორციელება. შემდეგ მთავრობამ კურსი შეცვალა. 1820 მთავარმართებელ ა. ერმოლოვის წინადადებით, „საქართველოს უმაღლესი მთავრობის საზოგადო კრებამ" განიხილა სათავადო ა-თა საკითხი და გამოიტანა დასკვნა — თავადთა ყმა ა-ები სამეფო ა-თა ტოლნი არიანო. მწვავედ დადგა ამ ა-თა მამულების საკითხი. 1825 „საქართველოს უმაღლესი მთავრობის საზოგადო კრებამ" ერმოლოვს წარუდგინა მოსაზრებები ამის შესახებ, სახელდობრ: ა) თავადებს უცილობელი უფლება უნდა ჰქონოდათ იმ მამულზე, რ-ითაც ა. თავადის ყმობაში შევიდა მეფეთა წყალობის სიგელით, აგრეთვე თვით თავადის მიერ ა-თვის ნაბოძებ და ა-ის მიერ იმავე თავადის სხვა ა-გან ნასყიდ ან მზითევში მიღებულ მამულებზე. ბ) წასვლის შემთხვევაში ა. უტოვებდა თავადს ზემოხსენებული სახის მამულს მასზე მოსახლე გლეხებით; გ) ა-თა უცილობელ საკუთრებად რჩებოდა თავადის ყმობაში ყოფნისას მეფის მიერ პირადად მისთვის ან მისი წინაპრებისათვის ნაწყალობევი და აგრეთვე თავისი ბატონისაგან ან უცხო მფლობელისაგან ნაყიდი მამული. ცენტრ. მთავრობის შეხედულება ამ საკითხზე გამომჟღავნდა მაშინ, როცა სენატმა თავად ორბელიანებისა და მათი ყმის აზნაურ ყაითმაზაშვილის საქმის გარჩევისას გამოთქვა მოსაზრება, რომ ყაითმაზაშვილების დამოკიდებულება ორბელიანებისაგან „ფეოდ. დამოკიდებულების სახე" იყო და არა „მიმაგრება". უფრო ზოგადი სახე ამ შეხედულებამ მიიღო 1833, როდესაც ნიკოლოზ I-მა დაამტკიცა სახელმწ. საბჭოს აზრი, რომ „ხსენებული აზნაურები თავადების დამოკიდებულებაში არ უნდა იმყოფებოდნენ და რომ ისინი უნდა მიჩნეულ იქნენ სამეფო აზნაურთა თანასწორად". ამ კანონმა სათავადო ა-ები ყმობისაგან გაათავისუფლა და ქართვ. თავადებთან ერთად რუს. „დვორიანსტვოს" გაუთანასწორა. საადგილმამულო მფლობელობის

საკითხს იგივე დოკუმენტი შემდეგნაირად წყვეტდა: თავადებს მათთვის მეფის მიერ ნაწყალობევ ა-თა მამულზე უცილობელი უფლება მხოლოდ იმ შემთხვევაში ენიჭებოდათ, თუ წყალობის სიგელში სპეციალურად იქნებოდა აღნიშნული, რომ ა. ნაბოძებია მამულიანად. სხვა შემთხვევაში მამული ა-ს უნდა დარჩენოდა. ასევე ა-ს უნდა მიკუთვნებოდა მეფის მიერ ნაბოძები ან თვითონ მის მიერ ნაყიდი მამული. უშვილობის შემთხვევაში ნამზითვი დარჩებოდა ქალის ნათესაობას. თავადის მიერ ნაჩუქარი მამული ა-ს მხოლოდ თავადისავე სურვილით შეიძლებოდა მიეღო. თავადმა განთავისუფლებულ ა-ს უნდა აუნაზღაუროს ბატონის მიწაზე ბატონისავე ნებართვით გაშენებული ბაღ-ვენახის და სხვადასხვა ნაგებობათა ღირებულება. თავადისაგან განთავისუფლებული ა. სახაზინო გლეხთა წოდებაში ჩაირიცხებოდა, სანამ აზნაურობას ფორმალურად დაამტკიცებდა. ამას გარდა, მას სახაზინო მიწაც მიეცემოდა; განსაკუთრებით ღარიბ ა-ს ეს მიწა შემდეგაც არ ჩამოერთმეოდა. თავადებსა და მათგან განთავისუფლებულ ა-თა შორის საადგილმამულო დავის გასარჩევად 1836 დაარსდა ადგილობრივი „საშუამავლო" სასამართლოები. მაგრამ რადგან ეს სასამართლოები მთლიანად თავადთა გავლენაში მოექცნენ და ა-ები განუწყვეტლივ ჩიოდნენ მათი უმოქმედობის შესახებ, მათ ნაცვლად 1846 ქ. გორში დაარსდა „განსაკუთრებული დროებითი კომისია". ამგვარად, რუსეთის თვითმპყრობელობამ ეს მნიშვნელოვანი საკითხი თავისი ბუნების შესაფერად და საკმაოდ ოსტატურადაც გადაჭრა. მთავრობა წვრილი აზნაურობის გამლიერებისაკენ მიმართულ ღონისძიებებს უპირისპირებდა უკმაყოფილებას, რ-საც ძველი პოლიტ. უფლებების დაკარგვის გამო სულ უფრო მეტად ამჟღავნებდა ქართველი მსხვილი მემამულე არისტოკრატია. შემთხვევითი არ არის, რომ მთავრობის სათანადო აქტი გამოქვეყნდა 1832 წლის შეთქმულების მომდევნო წელსვე. საყურადღებოა ისიც, რომ 1833 პეტერბ. მმართველი წრეები ამ მხრივ მეტ რადიკალობას იჩენდნენ, ვიდრე ადგილ. ხელისუფალნი ოციანი წლების დამდეგს. „დიდგვაროვანთა" მიმართ თვითმპყრობელობა მაინც ერიდებოდა უხეშ ზომებს, რადგან მისი მიზანი იყო ამ ჯგუფის ერთგვარი „დატუქსვა" და არასრული გარიყვა. ა-თა განთავისუფლებით მიყენებული მატერ. ზარალის ანაზღაურება თავადებს სახელმწ. სამსახურით შეეძლოთ. მთავრობა მათ ამისათვის ფართო შესაძლებლობას უქმნიდა. მთავრობა კიდევ უფრო დიდ სიუხვეს იჩენდა გლეხობის ხარჯზე ორივე წოდების გულის მოსაგებად: XIX ს. I ნახში თვითმპყრობელობამ საქართველოში ზედიზედ გამოსცა რამდენიმე განკარგულება, რ-ებიც მიზნად ისახავდნენ გლეხობის სრულ დამონებას. გლეხებს აეკრძალათ სასამართლოში ბატონზე საჩივრის შეტანა და სასამართლოს საშუალებით თავისუფლების ძიება. ბატონებს კი, პირიქით, უფლება მიენიჭათ მკაცრად გასწორებოდნენ ურჩ ყმებს. ამ ღონისძიებებით ადგილ. გაბატონებული კლასების ყურადღება პოლიტ. სფეროდან სოც. სფეროში იქნა გადატანილი. ერთგვარი შინაკლასობრივი ანტაგონიზმი თავადებსა და ა-ებს შორის შემდეგშიც იჩენდა თავს.

აზნაურობის ეკონ. საფუძვლის — ბატონყმური მეურნ. რღვევამ ამ წოდების შეუჩერებელი დაცემა გამოიწვია. ბატონყმობის გაუქმებამ და კაპიტალ. ურთიერთობათა განვითარებამ აზნაურობა საბოლოოდ გაალატაკა. ოქტ. რევოლუციამ მოსპო აზნაურობა, როგორც მემამულეთა კლასის ნაწილი და პრივილეგიური წოდება. იხ. აგრეთვე *თავადაზნაურობა, ფეოდალიზმი.*

*ლიტ.*: ყიფიანი დ., მემუარები, ს. ხუნდაძის რედ., ტფ., 1930; ჯავახიშვილი ივ., ქართული სამართლის ისტორია, წგნ. 1, ტფ., 1928; წგნ. 2, ნაკვ. 1—2, ტფ., 1928—29; ჯანაშია ს., შრომები, [ტ.] 1—2, თბ., 1949—52; Авалиани С. Л., Крестьянский вопрос в Закавказье, т. 1, Од., 1912; Махарадзе Ф., Грузия в XIX столетии, Тб., 1933.

*ს. ჯანაშია.*

**აზო,** აზონი, ლეგენდარული პირი. იხსენიება ძველ ქართულ ისტ. წყაროებში. „*მოქცევაჲ ქართლისაჲს*" თანახმად, ა. *არიან-ქართლის* მეფის შვილი იყო. მას თავისი მამის ქვეყნიდან, ქართველების პირვანდელი სამშობლოდან, წამოუყვანია 18 სახლი (გვარი) და დაუსახლებია მცხეთასა და მის მიდამოებში. ასე წარმოქმნილა ქართლის სამეფო, რ-ის პირველი მეფე თვითონ ა. გამხდარა. *ლეონტი მროველის* „ცხოვრება ქართველთა მეფეთას" მიხედვით, აზონი ბერძენია, ქართველთა მტერი. ალექსანდრე მაკედონელს მმართველად დაუყენებია მცხეთაში. ქართველები ფარნავაზ მცხეთელისა და ეგრისის ერისთავ ქუჯის წინამძღოლობით ასჯანყებიან აზონს, სამშობლო ბერძენთა უღლისაგან გაუთავისუფლებიათ, დაუარსებიათ ქართლის სამეფო და პირველ მეფედ ფარნავაზი დაუსვამთ.

*ლიტ.*: მამულია გ., ბაგრატიონთა დინასტიის წარმოშობა და ქართლის (იბერიის) სამეფოს წარმოქმნა, «მნათობი», 1971, № 2; Меликишвили Г. А., К истории древней Грузии, Тб., 1959.

*კ. გრიგოლია.*

**აზო...,** ზოგიერთი რთული სიტყვის შემადგენელი ნაწილი, რ-იც მიუთითებს, რომ ქიმ. ნაერთი აზოტს შეიცავს. მაგ., აზონაერთები, აზოსაღებრები და მისთ.

**აზობენზოლი,** $C_6H_5N{=}NC_6H_5$, უმარტივესი არომატული *აზონაერთი,* მოწითალო-ნარინჯისფერი კრისტალები; ტრანსიზომერი მდგრადია, $t_{დნ}$ 68°C. წყალში არ იხსნება, იხსნება ეთერში, ყინულოვან ძმარმჟავასა და კონცენტრირებულ გოგირდმჟავაში. ა-ის მოლეკულაში ფუნქციონალური ამინო- ან ოქსიჯგუფის შეყვანით წარმოიქმნება უმარტივესი *აზოსაღებრები.* ა-ის მისაღებად აღადგენენ ნიტრობენზოლს ტუტის ხსნარში თუთიის მტვრით ან ელექტროქიმ. მეთოდით. ა. აღმოაჩინა გერმ. ქიმიკოსმა ე. მიჩერლიხმა 1834.




აზობენზოლი.

**აზოვი,** ქალაქი რსფსრ როსტოვის ოლქში, აზოვის რ-ნის ცენტრი, ნავსადგური მდ. დონზე. აზოვის ზღვიდან 7 *კმ*. რკინიგზის სადგ., 68 ათ. მცხ. (1974). გემთმშ. (თევზსაჭერი გემები) და სავაჭრო მოწყობილობის ქ-ნები, წინდის, ფეხსაცმლის ფ-კები, თევზკომბინატი, საკონსერვო ქ-ნა. საშენ მასალათა წარმოება. პოლიტექ. და ინდუსტრ.-პედ. ტექნიკუმები, პედსასწავლებელი. ისტ.-სამხარეთმცოდნეო მუზეუმი. ა. შავიზღვისპირეთის ერთ-ერთი უძვ. ქალაქია. X—XI სს. შედიოდა კიევის რუსეთის *ტმუტარაკანის სამთავროს* შემადგენლობაში. დაახლ. 1067 ყივჩაყებმა დაიპყრეს და აზაკი დაარქვეს. 1471 ხელთ იგდეს თურქებმა, ციხესიმაგრედ აქციეს და ამით რუსეთს ზღვაზე გასასვლელი გზა ჩაუკეტეს. 1696 ა. პეტრე I-ის ჯარმა აიღო (იხ. *აზოვის ლაშქრობები 1695—96*). 1711 თურქებს დაუბრუნდა. საბოლოოდ რუსეთს 1774 შეუერთდა (იხ. *ქუჩუქ-კაინარჯის ხელშეკრულება 1774*).

**აზოვის ზღვა** (ლათ. Palus Maeotis, ძვ. ბერძნ. Maiōtis limnē — მეოტების ტბა, მეოტიდა, ძვ. რუს. — Сурожское озеро), ატლანტის ოკ. აუზის განაპირა ზღვა (ოკეანეს უკავშირდება შავი და ხმელთაშუა ზღვებით) სსრკ ფარგლებში. შავ ზღვასთან შეერთებულია ქერჩის სრუტით. ფართ. 38 ათ. *კმ*². წყლის საშ. მოცულობა 320 *კმ*³, საშ. სიღრმე 8 *მ*, უდიდესი — 14 *მ*. ფსკერი მოსწორებულია, ნაპირები აგებულია ქვიშიან-ნიჟარიანი ნალექებით. სანაპირო ზოლის გასწვრივ ქვიშიანი ცელებია (არაბატის, ფედოტოვის, ბერდიის და სხვ.), რ-ებიც წყალმარჩხ ყურეებსა (სივაში, ობიტოჩნი და სხვ.) და ლიმანებს (ეისკს, ბეისუგს) გამოყოფენ ზღვიდან. მოზრდილი ღია ყურეებია: ტაგანროგისა, ტემრიუკისა, არაბატისა. კ-ებია ბირიუჩი, ჩერეპახა და რამდენიმე ქვიშიანი კუნძული. ერთვის მდ-ები დონი, ყუბანი და სხვ.

ა. ზ-ის რაიონში ჰავა კონტინენტურია, ზამთარი — ცივი, შედარებით მშრალი, ქრის ჩრდ.-აღმ. და აღმ. ძლიერი ქარები. იანვ. საშ. ტემპ-რა — 1°-იდან (სამხრ.) —6°-მდე C (ჩრდ.). ზაფხული ცხელია, შედარებით ნოტიო, ხშირად უბერავს დას. ქარი. ივლ. საშ. ტემპ-რა 23,5—24,5°C, მაქს. ტემპ-რა 40°-მდე C. ნალექების წლ. ჯამი 312 *მმ*-იდან 528 *მმ*-მდე. წყლის ტემპ-რა ზაფხულში 25—30°C, ზამთარში 0°C ქვევით ეცემა. ყინულით არის დაფარული ნოემბ.-დეკ-იდან მარტ-აპრილამდე. მარილიანობა ზღვის სამხრ. ნაწილში 11°/₀₀, დანარჩენში—9—10°/₀₀, მდინარეების შესართავებთან მცირდება 4—2°/₀₀-მდე. დინებები არამდგრადია, დამოკიდებულია ქარებზე, წყალი მღვრიეა. ა. ზ. ორგ. ნივთიერებებით ერთ-ერთი უმდიდრესი ზღვაა, ამიტომ ბევრია თევზი (ფარგა, კაპარჭანა, ტარანი, ქაშაყი, ზუთხისებრნი, ტარაღანა, ქაფშია). მთავარი ნავსადგურებია ჟდანოვი, ტაგანროგი, ეისკი, ბერდიანსკი.

**აზოვის ზღვა**

**თევზები**

ფარგა
კაპარჭანა
ტარანი
ქაშაყი
ზუთხისებრნი
ტარაღანა
ქაფშია

**მთავარი ნავსადგურები**

ჟდანოვი
ტაგანროგი
ეისკი
ბერდიანსკი

**აზოვის ლაშქრობები 1695—96,** რუსეთის ჯარებისა და ფლოტის ლაშქრობები პეტრე I-ის სარდლობით აზოვის სიმაგრის დასაპყრობად რუსეთ-ოსმალეთის 1686—99 ომის დროს. აზოვის დაუფლება რუსეთს გზას უხსნიდა აზოვისა და შავი ზღვებისაკენ. I ა. ლ. დაიწყო 1695 გაზაფხულზე. აზოვისკენ გაიგზავნა რჩეული პოლკებისა და დონის კაზაკების არმია (31 ათასი მეომარი, 170 ქვემეხი), რ-იც დაყოფილი იყო სამ რაზმად (სარდლები — ფ. ლეფორტი, პ. გორდონი და ა. გოლოვინი). ყირიმის თათართა ძალების შესაბოჭად დნეპრის ქვემოწელისაკენ დაიძრა ბ. შერემეტევის არმია (120 ათ. მეომარი). 5 ივლ. რუსეთის ჯარი ხმელეთიდან შემოერტყა აზოვს (გარნიზონი — 7 ათ. კაცი). ორი უშედეგო იერიშის (5 აგვ. და 25 სექტ.) შემდეგ ალყა მოხსნეს. 1695 ღამლევს დაიწყო II ლაშქრობის სამზადისი. 1696 გაზაფხულისათვის შეიქმნა *აზოვის ფლოტი*. შერემეტევის ცხენოსანი ჯარი (70 ათ. მეომარი) კვლავ დნეპრის ქვემოწელისკენ გაიგზავნა. 23—26 აპრ. რუსეთის ჯარი ა. შეინის მეთაურობით სამდინარო (მდ. ვორონეჟი და მდ. დონი) და სახმელეთო გზით აზოვისაკენ დაიძრა. 3 მაისს პეტრე I-ის სარდლობით აზოვისაკენ გაცურა გალერების ფლოტილიამ, 27 მაისს კი ლეფორტის სარდლობით რუსეთის ფლოტი (2 სახაზო გემი, 4 ბრანდერი, 23 გალერა და სხვ.) ზღვაში გავიდა და აზოვს ალყა შემოარტყა. 14 ივნ. დონის შესართავთან ოსმ. ფლოტი გამოჩნდა, მაგრამ დაზარალებული უკანვე გაბრუნდა. ზღვიდან და ხმელეთიდან დაბომბვისა და კაზაკთა მიერ სიმაგრის გარე ზღუდის აღების შემდეგ 19 ივლ. აზოვის გარნიზონი დანებდა. ა. ლ-მა ნათელყო, რა დიდი მნიშვნელობა ჰქონდა ფლოტს, ამან დასაბამი მისცა რუსეთის საზღვაო სახელმწიფოდ გადაქცევას და განამტკიცა რუსეთის საერთაშ. პრესტიჟი.

*ლიტ.*: История воен.-мор. искусства, т. 1, М., 1953; Лунин Б. В., Потапов П. И., Азовские походы Петра I (1695—96 гг.), Ростов н/Д., 1940.

**აზოვის ფლოტი,** რუსეთის ფლოტი აზოვის ზღვაზე; ა. ფ-ის შექმნა დაიწყო 1695 დასასრულს, მას შემდეგ, რაც აზოვის I ლაშქრობა (იხ. *აზოვის ლაშქრობები*) წარუმატებლად დამთავრდა ფლოტის უქონლობის გამო. ფლოტის მშენებ-

ლობის მთავარი ცენტრი იყო ვორონეჟი, სადაც აგებდნენ დიდ ხომალდებს. აქვე აწყობდნენ პრეობრაჟენსკოესა და ბრიანსკში დამზადებულ გალერებსა და ბრანდერებს; კოზლოვსა და სხვ. ადგილებში აგებდნენ სატრანსპ. ხომალდებს. ა. ფ-ის ბაზა გახდა ტაგანროგი, საადმირალო გადაიტანეს აზოვის სანაპიროზე, ტავროვში. 1696—1711 ააგეს 215 ხომალდი. პრუტის მარცხიანი ლაშქრობისა და თურქებისათვის აზოვის დაბრუნებასთან დაკავშირებით 1711 ა. ფ. მოსპეს. ა. ფ-ის შექმნით საფუძველი ჩაეყარა რუსეთის რეგულ. სამხ. ფლოტს.

**„ᲐᲖᲝᲕᲡᲢᲐᲚᲘ"** ს. ო რ ჯ ო ნ ი კ ი ძ ი ს ს ა ხ ე ლ ო ბ ი ს ა, იხ. *ჟდანოვის ქარხანა „აზოვსტალი"* ს. ორჯონიკიძის სახელობისა.

**„ᲐᲖᲝᲕᲡ ᲯᲓᲝᲛᲐ",** *აზოვის* გმირული დაცვა დონის კაზაკების მიერ 1637 — 42. აზოვის ციხესიმაგრე, რ-იც თურქებს ეპყრათ, დონის კაზაკებს აზოვის ზღვაში გასასვლელს უკეტავდა. გარდა ამისა, იგი იყო საყრდენი პუნქტი ყირიმელი და ნოღაელი თათრებისათვის, რ-ებიც თავს ესხმოდნენ და არბევდნენ რუსეთის სამხრ. რ-ნებს. კაზაკებმა ისარგებლეს ყირიმის სახანოში ატეხილი შინაომით და 1637 ზაფხულში აზოვი იერიშით აიღეს. 1641 წ. 7 ივნ. ოსმალთა მრავალრიცხოვანი ჯარი აზოვს შემოეწყო. კაზაკებმა უკუაგდეს ყველა იერიში და მტერი აიძულეს ალყა მოეხსნა. მოსალოდნელი იყო ოსმალთა ახალი შემოტევა, ამიტომ კაზაკებმა რუსეთის მთავრობას აზოვის მფარველობა სთხოვეს. რუსეთის მთავრობა მოერიდა ოსმალეთთან ომს და უარი თქვა აზოვის დაკავებაზე. 1642 ზაფხულში კაზაკებმა აზოვი დატოვეს.

**ᲐᲖᲝᲜᲐᲔᲠᲗᲔᲑᲘ,** ორგ. ნაერთები, რ-თა მოლეკულა ორგ. რადიკალებთან დაკავშირებულ ერთ ან რამდენიმე $-N=N-$ აზოჯგუფს შეიცავს. უმეტესობა მყარი, შეფერილი ნივთიერებაა და მჟავებისა და ტუტეების მოქმედების მიმართ მდგრადია. ბუნებაში არ გვხვდება, მიიღება მხოლოდ სინთეზით. შეფერილობა განპირობებულია აზოჯგუფის ქრომოფორული თვისებებით. ბევრ მათგანს იყენებენ საღებრად (იხ. *აზოსაღებრები*). უმარტივესი აზონაერთია *აზობენზოლი*.

**ᲐᲖᲝᲜᲐᲚᲣᲠᲘ ᲛᲪᲔᲜᲐᲠᲔᲣᲚᲝᲑᲐ,** მცენარეულობა, რ-იც დამოუკიდებელ ზონას არ ქმნის, გვხვდება სხვადასხვა ზონაში. ასეთია, მაგ., მდელოს და ჭაობის მცენარეულობა იხ. აგრეთვე *ზონალური მცენარეულობა*.

**ᲐᲖᲝᲜᲐᲚᲣᲠᲝᲑᲐ** (ბერძნ. a — უარყ. ნაწ. და zōnē — სარტყელი, ზონა), რაიმე ბუნებრივი მოვლენის გავრცელება ისე, რომ იგი მიზეზობრივად დაკავშირებული არ არის მოცემული ტერიტ. ზონალურ თავისებურებებთან (იხ. *ზონალურობა*). ა-მ შეიძლება თავი იჩინოს ბუნებრივი სისტემების (კლიმ., ნიადაგების, ბიოგეოგრ. სისტემები) მიმართ ვაკეზეც და მთების სიმაღლებრივ სარტყლებშიც. აზონალური უმთავრესად ის ბუნებრივი მოვლენებია, რ-ებიც მთლიანად ან მნიშვნელოვანწილად გამოწვეულია დედამიწის შინაგანი ძალების მოქმედებით (გეოლ. სტრუქტურა, რელიეფის მორფოსტრუქტურა და სხვ.). აზონალური ფაქტორების გავლენა განსაკუთრებით მკვეთრად მთაში ჩანს. ა. ზონალურობასთან ერთად განსაზღვრავს რეგიონალური ლანდშაფტური კომპლექსის ფორმირებას. ა-ის სახესხვაობაა ი ნ ტ რ ა ზ ო ნ ა ლ უ რ ო ბ ა.

**ᲐᲖᲝᲝᲡᲞᲔᲠᲛᲘᲐ** (ბერძნ. a — უარყ. ნაწ., zōon — ცოცხალი არსება და sperma — თესლი), სათესლე სითხეში *სპერმატოზოიდების* უქონლობა. შეიძლება გამოიწვიოს სასქესო გზების გაუვალობამ (რაც ანთებითი პროცესების შედეგია) ან ისეთმა დაავადებამ (სათესლე ჯირკვლის დაავადებანი, დიაბეტი, ინტოქსიკაცია და სხვ.), რ-ის დროსაც სათესლე ჯირკვალში სპერმატოზოიდი არ გამომუშავდება. ა. მამაკაცის *უნაყოფობის* ერთ-ერთი მიზეზია.

**ᲐᲖᲝᲠᲘᲡ ᲐᲜᲢᲘᲪᲘᲙᲚᲝᲜᲘ,** ა ზ ო რ ი ს მ ა ქ ს ი მ უ მ ი, მაღალი ატმოსფერული წნევის არე ჩრდ. ნახევარსფეროში, ატლანტის ოკ. სუბტროპ. ნაწილში. აისახება წნევათა მრავალწლიური საშუალოების რუკებზე. ატმოსფეროს მოქმედების უმნიშვნელოვანესი ცენტრი; განსაკუთრებით კარგადაა გამოხატული ზაფხულში. მისი ცენტრი აზორის კ-ებთან, 35-ე პარალელის მახლობლადაა. ზამთარში ა. ა-ის განშტოება საჰარაზე ვრცელდება, ზაფხულში — ხმელთაშუა ზღვასა და სამხრ. ევროპაზე. იანვარში წნევა ცენტრში 1022 *მბ*-ზე მაღალია, ივლისში — 1025 *მბ* აღემატება. მთელი წლის განმავლობაში ოკეანის ამ ნაწილში ანტიციკლონები მკვეთრად სჭარბობს ციკლონებს. ა. ა. ზღვის ტროპ. ჰაერის მასების კერაა; ამ მასების ურთიერთმოქმედება ჰაერის პოლარულ მასებთან ატლანტიკის პოლარულ ფრონტზე განაპირობებს ოკეანეზე ინტენსიურ ციკლონურ მოქმედებას. ეს გარემოება ძლიერ გავლენას ახდენს ევრ. ამინდსა და კლიმატზე; ა. ა-ის შიდა ნაწილებში გაბატონებულია წყნარი, მცირეღრუბლიანი და მშრალი ამინდი. უფრო დაბალ განედებში ა. ა-ის ეკვატორულ პერიფერიებზე ქრის ჩრდ. ატლანტიკური პასატები. წყნარ ოკ-ში ა. ა-ის ანალოგიაა ჩრდ. წყნარი ოკეანის (ჰავაის) ანტიციკლონი. იხ. აგრეთვე *ატმოსფეროს მოქმედების ცენტრები*.

**ᲐᲖᲝᲠᲘᲡ ᲙᲣᲜᲫᲣᲚᲔᲑᲘ** (პორტუგ. Ilhas dos Açores — ქორის კუნძულები), ვულკანური არქიპელაგი ატლანტის ოკ-ში, აფრიკის ჩრდ.-დას. სანაპიროსთან; შედის პორტუგ. შემადგენლობაში. ფართ. დაახლ. 2,3 ათ. *კმ*². შედგება 9 დიდი კუნძულისა (სან-მიგელი, ტერსეირა, პიკუ, სან-ჟორჟი, ფლორიში და სხვ.) და რამდენიმე რიფისაგან. კუნძულების რელიეფი მთაგორიანია, უმაღლესი მწვერვალია პიკუ (2320 *მ*; კ. პიკუ). ხშირად იცის მიწისძვრა. ჰავა — ზღვიური, სუბტროპ.; იანვ. საშ. ტემპ-რა დაახლ. 14°C, ივლ. დაახლ. 22°C, ნალექები 700—800 *მმ* წელიწადში. მცენარეულობა — სუბტროპ. მარადმწვანე ტყე და ბუჩქნარი. განვითარებულია მეციტრუსეობა და მევენახეობა. მთავარი ქალაქები და ნავსადგურებია, პონტა-დელგადა, ანგრა-დუ-ეროიჟმუ, ორტა. ა. კ. ტრანსატლანტური საზღვაო და საავიაციო ხაზების ბაზაა.

**ᲐᲖᲝᲠᲘᲡ ᲙᲣᲜᲫᲣᲚᲔᲑᲘ**

(ფართობი, კმ²)

| | |
|---|---|
| სან-მიგელი | 777 |
| პიკუ | 447 |
| ტერსეირა | 421 |
| სან-ჟორჟი | 244 |
| ფაიალი | 175 |
| ფლორიში | 160 |
| გრასიოზა | 63 |
| სანტა-მარია | 39 |
| კორვუ | 18 |

**ᲐᲖᲝᲠᲙᲘ ᲓᲐ ᲐᲠᲛᲐᲖᲔᲚᲘ,** *ლეონტი მროველის* მიხედვით — „ორმეფობის ხანის" (იხ. *ორმეფობა ქართლში*) ქართლის მეცამეტე მეფენი, რომელთაც „მოქცევაჲ ქართლისაჲ" არსოკს და ამაზაერს უწოდებს. ლეონტი მროველის ცნობით, ა-ისა და ა-ის მეფობის ხანაში ქართველ-სომეხთა ომებს ჰქონდა ადგილი. არსებობს მოსაზრება, რომ ა. და ა. ძვ. წ. II ს. 80-იან წწ. ცხოვრობდნენ. გ. მელიქიშვილი ა-სა და ა-ს ახ. წ. I ს. 70-იანი წლების ქართლის მმართველებად მიიჩნევს.

*ლიტ.*: მ ა მ უ ლ ი ა გ., გადმოცემები სუმბატ ბივრიტიანის შესახებ, როგორც ლეონტი მროველის წყარო, კრ.: ძველი ისტორიის საკითხები (კავკასიურ-ახლოაღმოსავლური კრებული, 3), თბ., 1970; М е л и к и ш в и л и Г. А., К истории древней Грузии, Тб., 1959, с. 58. *გ. მამულია.*

**ᲐᲖᲝᲡᲐᲦᲔᲑᲠᲔᲑᲘ,** ორგ. საღებრები, რ-თა მოლეკულაში ერთი ან რამდენიმე $-N=N-$ აზოჯგუფია. ა. ბუნებაში არ გვხვდება, მიიღება სინთეზით. სინთეზი, როგორც წესი, ორი სტადიისაგან შედგება: არომატული ამინების დიაზოტირებისა (I) და აზოშეუღლების (II) რეაქციებისაგან:



$$C_6H_5NH_2+NaNO_2+2HCl\rightarrow[C_6H_5-\overset{+}{N}\equiv N]\overline{Cl}+NaCl+2H_2O \quad (I)$$



$$[C_6H_5-\overset{+}{N}\equiv N]\overline{Cl}+C_6H_5NH_2\rightarrow C_6H_5N=N-C_6H_4NH_2+HCl \quad (II)$$

აზოჯგუფის გარდა, ა. შეიცავენ სხვა ფუნქციონალურ ჯგუფებსაც, რ-ებიც მოლეკულაში მდებარეობის მიხედვით გავლენას ახდენენ ა-ის ფერზე. გარდა ამისა, ა-ის ფერი დამოკიდებულია აზოჯგუფის მდებარეობასა და რიცხვზე, არომატული რადიკალების ბუნებაზე და სხვ., მაგ., აზოჯგუფთა რიცხვის გაზრდას, ფენილის რადიკალების ნაფთილის რადიკალებით შეცვლას და ოქსი- და ამინოჯგუფების რიცხვის ზრდას მივყავართ ფერის გაღრმავებამდე. ა. სინთეზური საღებრების ყველაზე მრავალრიცხოვანი კლასია. ისინი იოლი გამოსაყენებელია და შედარებით იაფიც ჯდება. აგებულებისა და საფეიქრო მასალასთან დამოკიდებულების მიხედვით ა. იყოფა ფუძე, მჟავურ, პირდაპირ, აქტიურ და სხვ. საღებრებად. ა-ს იყენებენ უმთავრესად საფეიქრო ბოჭკოს, ტყავის, ქაღალდის, რეზინისა და ზოგიერთი პოლიმერული მასალის შესაღებავად.

**ᲐᲖᲝᲢᲑᲐᲥᲢᲔᲠᲘ** (Azotobacter), თავისუფლად მცხოვრები ბაქტერიების გვარი. ა. ითვისებს ჰაერის თავისუფალ აზოტს და თავისი უჯრედის ცილად გარდაქმნის. პირველად აღწერა მ. ბეიერინკმა (1901), რ-მაც ბაღის ნიადაგიდან გამოყო A. chroococcum და არხის წყლიდან — A. agile. ა. 4—7 *მკმ* სიგრძის, შოლტიანი, მოძრავი ჩხირია. გავრცელებულია სხვადასხვა ზონის გაკულტურებულ ნიადაგებში. ა-გან დამზადებულ აზოტბაქტერინს (აზოტოგენს) იყენებენ სასუქად. იხ. აგრეთვე *აზოტფიქსაციის მიკროორგანიზმები*.



აზოტბაქტერი.

**ᲐᲖᲝᲢᲑᲐᲥᲢᲔᲠᲘᲜᲘ,** ა ზ ო ტ გ ე ნ ი, იხ. *ბაქტერიული სასუქი*.

**ᲐᲖᲝᲢᲔᲛᲘᲐ** (*აზოტი* და ბერძნ. haima — სისხლი) (უფრო სწორია ჰ ი პ ე რ ა ზ ო ტ ე მ ი ა), სისხლში ცილოვანი ცვლის აზოტოვანი პროდუქტების (შარდოვანა, შარდმჟავა, კრეატინინი, ინდიკანი და სხვ.) რაოდენობის მომატება (ნორმა 20—40 *მგ*%). ვითარდება თირკმლების მძიმე დაავადების ან გულ-სისხლძარღვთა უკმარობის დროს (რეტენციული ა.). შეიძლება გამოიწვიოს ქსოვილთა ცილების გაძლიერებულმა დაშლამაც (პროდუქციული ა.). იხ. აგრეთვე *ურემია*. *კ. ვირსალაძე.*

**ᲐᲖᲝᲢᲘ** (ბერძნ. azōos—უსიცოცხლო, ლათ. Nitrogenium), N, მენდელეევის პერიოდული სისტემის V ჯგუფის ელემენტი, ატომური ნომერი 7, ატომური მასა 14.0067, უფერო, უსუნო აირი, $t_{დნ}$ — 209,86°C, $t_{დუღ}$ — 195,8°C. აზოტშემცველი ნაერთები (*გვარჯილები, აზოტმჟავა, ამიაკი*) ცნობილი იყო დიდიხნით ადრე, ვიდრე თავისუფალ ა-ს მიიღებდნენ. ა. აღმოაჩინა შოტლ. მეცნ. დ. რეზერფორდმა (1772), ხოლო ა. ლავუაზიემ (1787) მას აზოტი უწოდა. ჰ. კავენდიშმა (1784) დაადგინა, რომ ა. შედის გვარჯილის შედგენილობაში. აქედან წარმოიშვა ა-ის ლათ. სახელწ. (გვიანდ. ლათ. nitrum — გვარჯილა და ბერძნ. gennaō — ვბადებ, ვაწარმოებ), რ-იც 1790 ჟ. ა. შაპტალმა შემოიღო. XIX ს. დასაწყისისათვის დადგინდა თავისუფალი ა-ის ქიმ. ინერტულობა და მისი განსაკუთრებული როლი რთულ ნაერთებში, სადაც იგი ბმული აზოტის სახითაა წარმოდგენილი, ა. დედამიწაზე ერთ-ერთი გავრცელებული ელემენტია. მისი ძირითადი მასა თავმოყრილია ატმოსფეროში. ჰაერში თავისუფალი ა. ($N_2$ მოლეკულების სახით) 78,09%-ის მოცულობით (75,6% მასით) შედის. ა-ის ბუნებრივი ნაერთებია: *ამონიუმქლორიდი* და სხვადასხვა ნიტრატები (გვარჯილები). ბმული ა. მცირე რაოდენობით შედის ქვანახშირის და ნავთო-

ბის შედგენილობაში. ა. ნიადაგსა (0,1%) და ცოცხალ ორგანიზმებშიც (0,3%) გროვდება. თუმცა სახელწ. „ა." „უსიცოცხლოს" ნიშნავს, მაგრამ იგი ცხოველქმედებისათვის აუცილებელი ელემენტია. ადამიანისა და ცხოველთა ცილაში ა-ის შემცველობაა 16—17%. მცენარეები ასინთეზებენ ცილას, ითვისებენ ნიადაგში შემავალ აზოტოვან ნივთიერებებს (უმთავრესად არაორგანულს). ა-ის მნიშვნელოვანი რაოდენობა ნიადაგში *აზოტფიქსაციის მიკროორგანიზმების* მეშვეობით გადადის.

ბუნებაში ხდება ა-ის მიმოქცევა (იხ. *ნივთიერებათა მიმოქცევა*), რ-შიც დიდ როლს თამაშობენ მიკროორგანიზმები. ყოველი ცოცხალი ორგანიზმი პირდაპირ ან არაპირდაპირი გზით იღებს ა-ს ნიადაგიდან ბმული ნაერთების სახით. ამიტომ ნიადაგი ა-ით ღარიბდება. ინტენსიური მიწათმოქმედების დროს იგი მინერ. და ორგ. სასუქების სახით უბრუნდება ნიადაგს. ბუნებრივი ა. შედგება ორი სტაბილური იზოტოპისაგან $^{14}N$ (99,635%) და $^{15}N$ (0,365%). $^{15}N$ იზოტოპს იყენებენ ქიმ. და ბიოქიმ. კვლევისას, როგორც *ნიშანდებულ ატომს*. ატმოსფეროს ზედა ფენებში კოსმ. გამოსხივების ნეიტრონების ზემოქმედებით $^{14}N$ გარდაიქმნება ნახშირბადის რადიოაქტიურ იზოტოპად $^{14}C$. ამ პროცესს იყენებენ ბირთვულ რეაქციებშიც $^{14}C$ მისაღებად.

ჩვეულებრივ პირობებში ა. წარმოქმნის მოლეკულას $N_2$, რ-შიც ა-ის ატომები ელექტრონების სამი წყვილით არის შებმული. ამით აიხსნება ა-ის მოლეკულის დიდი მდგრადობა. მისი თერმული დისოციაცია მხოლოდ ძალიან მაღალ ტემპ-რაზე ხდება შესამჩნევი. აქტიურ ლითონებთან, მაგ., ლითიუმთან, კალციუმთან ურთიერთქმედებისათვის არ სჭირდება მაღალ ტემპ-რამდე გახურება. სხვა ელემენტებთან კი მაღალ ტემპ-რაზე, კატალიზატორების თანმყოფობისას ურთიერთქმედებს. კარგადაა შესწავლილი ა-ის ჟანგბადნაერთები $N_2O$, $NO$, $N_2O_3$, $NO_2$ და $N_2O_5$ (იხ. *აზოტის ჟანგეულები*). ამათგან ელემენტების უშუალო ურთიერთქმედებით (4000°C) მიიღება $NO$, რ-იც გაცივებისას ადვილად იჟანგება $NO_2$-ად. აზოტოვანი $N_2O_3$ და აზოტის $N_2O_5$ ანჰიდრიდების წყალში გახსნით შესაბამისად ღებულობენ *აზოტოვანმჟავას* და აზოტმჟავას. წყალბადს ა. უერთდება მხოლოდ მაღალ ტემპ-რაზე კატალიზატორების თანაობისას და მიიღება *ამიაკი* $NH_3$. ჰალოგენებთან, გოგირდთან ა. უშუალოდ არ ურთიერთქმედებს. მაღალ ტემპ-რაზე ლითონებთან ურთიერთქმედების შედეგად ღებულობენ ნიტრიდებს.

ა-ზე ელექტრული განმუხტვის მოქმედებით ან Bi, Ti, Mg და Ca ნიტრიდების დაშლით შეიძლება წარმოიქმნას აქტიური ა., რ-იც ა-ის მოლეკულათა და ატომთა ნარევია. იგი მოლეკულური ა-საგან განსხვავებით ენერგიულად ურთიერთმოქმედებს ჟანგბადთან, წყალბადთან, გოგირდის ორთქლთან, ფოსფორსა და ზოგიერთ ლითონთან.

ა. ბევრი უმნიშვნელოვანესი ორგ. ნაერთის (*ამინები, ამინომჟავები, ნიტრონაერთები* და სხვ.) შედგენილობაში შედის.

ლაბორატორიაში ა-ს ამონიუმნიტრიტის კონცენტრირებული ხსნარის გახურებით ღებულობენ $NH_4NO_2 \rightarrow N_2 + 2H_2O$, ტექნიკაში კი — გათხევადებული ჰაერის დაყოფით.

თავისუფალ ა-ს ძირითადად ამიაკის მისაღებად იყენებენ, რ-განაც ღებულობენ აზოტმჟავას, სასუქებს, ფეთქებად ნივთიერებებს და სხვ.; თავისუფალ ა-ს იყენებენ აგრეთვე მრეწვ. მრავალ დარგში ინერტული გარემოს შესაქმნელად, თხევად ა-ს კი — დაბალი ტემპ-რის მისაღებად. ფართო გამოყენება აქვს ა-ის მრავალ ნაერთს.

ა. ორგანიზმში. ა. ცოცხალი უჯრედის ცილებსა და ნუკლეინის მჟავებში შემავალი ერთ-ერთი მთავარი ბიოგენური ელემენტია. აზოტი ორგანიზმში მცირე რაოდენობითაა (მშრალ მასაზე 1—3%). ატმოსფეროს მოლეკულური აზოტის შეთვისება შეუძლია მხოლოდ ზოგ მიკროორგანიზმს და ლურჯ-მწვანე წყალმცენარეს (იხ. *აზოტფიქსაცია*). აზოტის მნიშვნელოვანი მარაგია ნიადაგში, საიდანაც მას მცენარეები ითვისებენ არაორგ. (ამონიუმის მარილები, ნიტრატები) და ორგ. (ცილის, ნუკლეინის მჟავებისა და მათი დაშლის პროდუქტების აზოტი) ნაერთების სახით. მცენარეთა კვებისათვის დიდი მნიშვნელობა აქვს მიკროორგანიზმებს (ამონიფიკატორებს), რ-თა მეშვეობითაც ხდება ნიადაგის ორგ. აზოტის მინერალიზაცია ამონიუმის მარილებად (იხ. *ნიტრიფიკაცია*). მცენარეები და მიკროორგანიზმები ითვისებენ, როგორც ამონიუმის, ისე ნიტრატულ აზოტს. არაორგ. ამონიუმიან აზოტს ისინი აქტიურად გარდაქმნიან აზოტის ორგ. შენაერთებად — ამიდებად (ასპარაგინი, გლუტამინი) და ამინომჟავებად. აზოტი ფესვებში გროვდება და ასპარაგინისა და გლუტამინის სახით გადადის მცენარის მიწისზედა ორგანოებში. ამიდების წარმოქმნისას ხდება ამიაკის გაუვნებლება (ამიაკის მაღალი კონცენტრაციები ტოქსიკურია როგორც მცენარეების, ისე ცხოველებისთვის). გლუტამინისა და ასპარაგინის ფერმენტაციული სინთეზი გარკვეულ ფარგლებში ცხოველებშიც მიმდინარეობს. მიკროორგანიზმებისა და მცენარეების მიერ ამიაკის შეთვისების საბოლოო პროდუქტი — ცილები ციტოპლაზმისა და ბირთვის შედგენილობაში შედის და სამარაგო ცილის სახითაც გროვდება. ცხოველისა და ადამიანის ორგანიზმში ამინომჟავათა მხოლოდ განსაზღვრული რაოდენობა წარმოიქმნება (იხ. *აზოტოვანი ცვლა*), რის გამოც აზოტის ძირითადი წყარო მათთვის არის საკვების, ე. ი. მცენარეებისა და მიკროორგანიზმების ცილები. ყველა ორგანიზმში ცილები ფერმენტაციულად იშლებიან ამინომჟავებად, რ-თა აზოტი დეზამინირების შედეგად არაორგ. ამონიუმის აზოტად გარდაიქმნება. მიკროორგანიზმებმა და განსაკუთრებით მცენარეებმა ამონიუმის აზოტი შეიძლება კვლავ გამოიყენონ ამინებისა და ამინომჟავების ხელახალი სინთეზისათვის. ცხოველებში ცილებისა და ნუკლეინის მჟავების დაშლის შედეგად წარმოქმნილი ამიაკი გაუვნებელდება შარდმჟავას (ქვეწარმავლებსა და ფრინველებში) ან შარდოვანას (ძუძუმწოვრებში, მ. შ. ადამიანშიც) სინთეზით. ამგვარად, ცხოველებში წარმოქმნილი ამიაკის უტილიზაცია მცირე ხარისხით ხდება. მისი უდიდესი ნაწილი ორგანიზმიდან გამოიყოფა. მცენარეებში კი აზოტის ცვლა „დახშულია", ე. ი. მცენარეში მოხვედრილი აზოტი ნიადაგს მხოლოდ თვით მცენარესთან ერთად უბრუნდება.

*ლიტ.*: Некрасов Б. В., Основы общей химии, 2 изд., т. 1, М., 1969; Реми Г., Курс неорганической химии, пер. с нем., 2 изд., т. 1, М., 1972.

**აზოტიანი სასუქი,** ორგანული ან მინერალური ნივთიერება, რ-იც მცენარის აზოტით კვების ერთ-ერთი წყაროა. განარჩევენ *ორგანულ სასუქს* (ნაკელი, წუნწუხი, ტორფი, კომპოსტი), რ-იც აზოტის გარდა სხვა საკვებ ნივთიერებებსაც შეიცავს; *მინერალურ სასუქს*, რ-საც მრეწველობა უშვებს, და *მწვანე სასუქს* (ხანჭკოლა, სამყურა, იონჯა, ცულისპირა და სხვ.). ორგ. სასუქს, მაგ. ნაკელს, საქართვ. მიწათმოქმედებაში უხსოვარი დროიდან იყენებდნენ. ჩაისა და ციტრუსების პლანტაციებში დიდი ხანია მწვანე სასუქად ხმარობენ ხანჭკოლას. უფრო გვიან დაიწყო მინერ. სასუქების გამოყენება. ა. ს-ის წარმოებას სსრკ-ში საფუძველი ჩაეყარა საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ, განსაკუთრებით სახალხო მეურნეობის აღდგენისა და განვითარების პირველ ხუთწლედებში. მესამე ხუთწლედში ქიმ. მრეწველობამ აითვისა სინთეზური ამიაკის წარმოება, რ-იც სხვადასხვა სახის ა. ს-ის დამზადების ძირითადი წყაროა. სინთეზური ამიაკი მიიღება რუსთავის ქიმ. კომბინატში, დონბასში, მაგნიტოგორსკში, კუზნეცკში, კემეროვოში და სხვ.; აკად. დ. პრიანიშნიკოვმა მეცნიერულად დაასაბუთა, რომ მიწათმოქმედებაში ა. ს-ის ხმარება აუცილებელია, რომ აზოტის ნაკლებობა აფერხებს მცენარის ზრდას, ბაცდება მწვანე ფოთლები, მცირდება მოსავალი. მინერ. ა. ს-ში აზოტი შეიძლება შედიოდეს ამიაკის ($NH_3$), ნიტრატის ($NO_3$), ამიაკ-ნიტრატის ($NH_3$ და $NO_3$) და ამიდის ($NH_2$) სახით.

ამონიუმის სასუქებია ამონიუმსულფატი, ამონიუმქლორიდი, ამონიუმის ბიკარბონატი და ამონიუმის თხევადი სასუქები. ამონიუმსულფატი — $(NH_4)_2SO_4$ შეიცავს 20—21% N-ს, თეთრი ან მორუხო, ზოგჯერ მომწვანო გრძელი კრისტალებია, არ იბელტება, კარგად იბნევა, ნაკლებ ჰიგროსკოპიულია, ქიმიურად ნეიტრალურია, მაგრამ ნიადაგში მცენარის აზოტით კვების დროს ამჟღავნებს ფიზიოლ. მჟავიანობას. ამონიუმსულფატი უკეთეს შედეგს იძლევა ფუძეებით მაძღარ, არამჟავე და კარბონატულ ნიადაგებში, იყენებენ ყველა კულტურისათვის როგორც ძირითად სასუქად, ისე დამატებითი კვებისათვის. შუალედი პროდუქტის სახით იღებენ რუსთავის ქიმიურ კომბინატში.

ამონიუმქლორიდი — $NH_4Cl$ შეიცავს 25% N-ს, თეთრი, კრისტალური, მცირედ ჰიგროსკოპიული მასაა, არ იბელტება, წყალში კარგად იხსნება, ამჟღავნებს ფიზიოლ. მჟავიანობას, რის გამოც ფუძეებით არამაძღარ მჟავე ნიადაგებში მათი გამოყენება ამ ნიადაგების გაუკირიანებლად არ ხდება. ამონიუმქლორიდი შეიცავს ქლორს დიდი რაოდენობით, რაც უარყოფითად მოქმედებს მრავალი სას.-სამ. კულტურის (თამბაქო, კარტოფილი, ზეთოვნები, ვაზი და სხვ.) მოსავლიანობასა და ხარისხზე. თუ ამ სასუქის გამოყენება აუცილებელია, უმჯობესია მისი შეტანა თესვამდე (ქლორის გამოსარეცხად). ატმ. ნალექები და სარწყავი წყალი ნაკლებად გამორეცხავს ამონიუმის სასუქიდან აზოტს, რის გამოც ამ სასუქების მოქმედება უფრო ხანგრძლივია, ვიდრე ნიტრატული სასუქებისა. ამონიუმის სასუქები ნაკლებგამოსაყენებელია ზედაპირული (საშემოდგომო კულტურების დამატებითი კვებისას) და ადგილ. (მწკრივების, ბუდნების) განოყიერებისათვის. ამონიუმის ბიკარბონატის წარმოება ჯერჯერობით ექსპერიმენტებით შემოიფარგლება.

ამონიუმის სასუქებს შორის დიდი მნიშვნელობა აქვს თხევად სასუქებს — თხევად ამიაკს, ამიაკის წყალს, ამიაკატს, რ-ებიც მყარი ა. ს-ის ნახევარფაბრიკატია, მათი წარმოება გაცილებით იაფი და ადვილია, ვიდრე მყარი მარილებისა. თხევადი ამიაკი — $NH_3$ შეიცავს 82,3% — N-ს, უფერო, კონცენტრირებული სასუქია. ნიადაგში ღრმად უნდა შევიტანოთ (12—15 *სმ*) და ამ დროს ვიხმაროთ აირწინაღი. ამიაკის წყალი — $NH_4OH$ შეიცავს 20% N-ს, უფერო ან მოყვითალო ხსნარია. მისი შენახვა და გადაზიდვა შეიძლება თავდახურული რკინის ცისტერნებით, ბალონებით ან კასრებით. ნიადაგში შეაქვთ 8—12 *სმ* სიღრმეზე კულტივატორ-მცენარემკვებავით. ამიაკატი შეიცავს 30—45% N-ს. ეს არის ამონიუმის გვარჯილის, კალციუმის გვარჯილის ან შარდოვანას

**აზოტიანი სასუქები**

**ამონიუმის სასუქები**
ამონიუმსულფატი
ამონიუმქლორიდი
ამონიუმის ბიკარბონატი
ამონიუმის თხევადი სასუქები

**ნიტრატული სასუქები**
ნატრიუმის გვარჯილა
კალიუმის გვარჯილა
კალციუმის გვარჯილა

**ამონიუმ-ნიტრატული სასუქები**
ამონიუმის გვარჯილა
ამონიუმის სულფატნიტრატი

**ამიდური სასუქები**
შარდოვანა
კალციუმციანამიდი
შარდოვანა-ფორმალდეჰიდური სასუქი

ხსნარი თხევად ამიაკში. უფერული ან მოყვითალო სითხეა, აქვს ნიშადურის სპირტის მძაფრი სუნი. მისი შენახვა, გადაზიდვა და გამოყენება ისე ხდება, როგორც ამიაკის წყლისა.

ნ ი ტ რ ა ტ უ ლ ი  ს ა ს უ ქ ე ბ ი ა ნატრიუმის გვარჯილა (ნატრიუმნიტრატი, აზოტმჟავა ნატრიუმი, ჩილის გვარჯილა), კალიუმის გვარჯილა (კალიუმნიტრატი, აზოტმჟავა კალიუმი, თურქმენეთის გვარჯილა), კალციუმის გვარჯილა (კალციუმნიტრატი, აზოტმჟავა კალციუმი, ნორვეგიის გვარჯილა). ერთ-ერთი საუკეთესო სასუქია ნ ა ტ რ ი უ მ ი ს  გ ვ ა რ ჯ ი ლ ა — $NaNO_3$ შეიცავს 16% N-ს, მარცვლისებრია, ზომიერად ჰიგროსკოპიული, წყალში კარგად იხსნება, არ იბელტება, კარგად იბნევა, ამჟღავნებს ფიზიოლ. ტუტიანობას, დადებითად მოქმედებს ყველა ნიადაგსა და კულტურაზე, განსაკუთრებით ნიადაგის მჟავიანობისადმი მგრძნობიარე ძირხვენებზე (მეტადრე შაქრის ჭარხალზე), ქერზე, ხორბალზე. ნატრიუმის გვარჯილას არ იყენებენ უხვნალექებიან ზონაში ნიადაგიდან მისი გამორეცხვის საშიშროების გამო. კ ა ლ ი უ მ ი ს  გ ვ ა რ ჯ ი ლ ა — $KNO_3$ შეიცავს 14% N-ს და 46% $K_2O$-ს (კალიუმის ჟანგი). ეს სასუქი მცენარის აზოტ-კალიუმით კვების წყაროა (იხ. *კომპლექსური სასუქი*), თუმცა არ შეუძლია ერთდროულად უზრუნველყოს მცენარე აზოტითა და კალიუმით, აზოტი მასში 4,5-ჯერ ნაკლებია და ამიტომ საჭირო ხდება მისი დამატებით შეტანა ნიადაგში სხვა სასუქის სახით. ამის გამო კალიუმის გვარჯილა განოყიერების პრაქტიკაში თვალსაჩინო როლს არ თამაშობს. იგი უფრო კომპლ. სასუქების წარმოებაში გამოიყენება. კ ა ლ ც ი უ მ ი ს  გ ვ ა რ ჯ ი ლ ა — $Ca(NO_3)_2 \cdot 2H_2O$ შეიცავს 13% N-ს, ძალზე ჰიგროსკოპიულია, ახასიათებს ძლიერი შებელტვა, რის გამოც მას მარცვლისებრად ამზადებენ, უმატებენ ჩამქრალ კირს და ღებულობენ აზოტმჟავა კალციუმის ფუძე მარილს 9% აზოტის შემცველობით; ან ურევენ შარდოვანას და ღებულობენ ორმაგი მარილის მსგავს ნაერთს — შარდოვანა აზოტმჟავა კალციუმს, ანდა უმატებენ ამონიუმის გვარჯილას. კალციუმის გვარჯილა ფიზიოლ. ტუტიანობას იჩენს და მჟავე ნიადაგებისათვის იყენებენ, თუმცა შედეგიანია ყველა ნიადაგისა და კულტურისათვის, თუკი უხვი ნალექების გამო არ იქმნება ნიადაგიდან აზოტის გამორეცხვის საშიშროება. ნიადაგი არ შთანთქავს აზოტის ყველა ნიტრატულ ფორმას. ჭარბტენიან რ-ნებში, სუსტად წყალშემკავებელ მსუბუქ ნიადაგებში ნიტრატული სასუქები გამოირეცხება, ამიტომ მიზანშეწონილია ამონიუმის სასუქების გამოყენება.

ა მ ო ნ ი უ მ-ნ ი ტ რ ა ტ უ ლ ი  სასუქებია ამონიუმის გვარჯილა (ამონიუმნიტრატი, აზოტმჟავა ამონიუმი) და ამონიუმის სულფატნიტრატი (ლეინის გვარჯილა, მონტან-გვარჯილა, ნიტროსულფატამონიუმი). ა მ ო ნ ი უ მ ი ს  გ ვ ა რ ჯ ი ლ ა — $NH_4NO_3$ შეიცავს 33—35% N-ს. კონცენტრირებული სასუქია, დიდი ჰიგროსკოპიულობის გამო ადვილად იბელტება, ამიტომ ნიადაგში შეტანის წინ საჭიროა დაიფხვნას. ამჟამად მისი ჰიგროსკოპიულობის შესამცირებლად რუსთავის ქიმ. კომბინატი ამზადებს მარცვლოვან ამონიუმის გვარჯილას, რ-იც ყველა ნიადაგისა და კულტურისათვის გამოიყენება. ა მ ო ნ ი უ მ ი ს  ს უ ლ ფ ა ტ ნ ი ტ რ ა ტ ი — $(NH_4)_2SO_4 \cdot 2NH_4NO_3$ შეიცავს 25% N-ს, მზადდება წვრილი კრისტალების ან მარცვლების სახით, თეთრი ან მორუხო-ყვითელი ფერისაა. ფიზიოლოგიურად მჟავეა. მისი გამოყენება შეიძლება ყველა ნიადაგში ნებისმიერი კულტურისათვის.

ა მ ი დ უ რ ი  ს ა ს უ ქ ე ბ ი ა შარდოვანა (კარბამიდი), კალციუმციანამიდი, შარდოვანა-ფორმალდეჰიდური სასუქი. შ ა რ დ ო ვ ა ნ ა — $CO(NH_2)_2$ შეიცავს 46% N-ს. წყალში კარგად იხსნება, მცირედ ჰიგროსკოპიულია, ამზადებენ კრისტალურსა (ნემსისებრ) და მარცვლოვანს. კარგად იბნევა. შარდოვანას აზოტს მცენარე კარგად ითვისებს ნიადაგიდანაც და მცენარის მიწისზედა ნაწილებზე შესხურებითაც, ამიტომ მას ხშირად მცენარის ფესვგარეშე გამოკვებისთვისაც ხმარობენ. ეს სასუქი ეფექტურია ყველა ნიადაგისა და კულტურისათვის, განსაკუთრებით ტექ. კულტურისათვის. ნიადაგში მისი შეტანა უმჯობესია თესვის დაწყებამდე. შარდოვანას იყენებენ მესაქონლეობაშიც ცხოველთა დამატებითი გამოკვებისათვის. კ ა ლ ც ი უ მ ც ი ა ნ ა მ ი დ ი — $CaCN_2$ შეიცავს 20—22% N-ს. შავი ფხვნილია და ძლიერ მტვერდება; მისი თვალში მოხვედრა ან ჩასუნთქვა იწვევს ლორწოვანი გარსის ანთებას, ამიტომ როცა ნიადაგში შეაქვთ, სასუქმომბნევმა მანქანამ ქარის მიმართულებით უნდა იმოძრაოს. სასუქის შეტანა უმჯობესია თესვამდე ერთი კვირით ადრე, მეტ ეფექტს იძლევა მჟავე ნიადაგში, რადგან ამცირებს მჟავიანობას. კარგია მისი შეტანა მსუბუქ, ორგ. ნივთიერებით მდიდარ ნეიტრალურ ნიადაგშიც, ოღონდ შემოდგომაზე. უვარგისია მცენარის გამოკვებისა და ადგილ. შეტანისათვის. კალციუმციანამიდს იყენებენ აგრეთვე როგორც *დეფოლიანტს*. შ ა რ დ ო ვ ა ნ ა-ფ ო რ მ ა ლ დ ე ჰ ი დ უ რ ი  სასუქი განსაკუთრებით კარგ შედეგს იძლევა უხვნალექებიან და სარწყავი მიწათმოქმედების რ-ნებში.

ა. ს. სას.-სამ. კულტურების მოსავლიანობის გადიდების ჩინებული საშუალებაა, განსაკუთრებით აზოტით ღარიბ არაშავმიწა და სარწყავი მიწათმოქმედების ზონებში. მინერ. ა. ს-ის დოზა განისაზღვრება იმის მიხედვით, თუ როგორია ნიადაგის პირობები, კულტურის ბიოლ. თავისებურებები, ნაკელით ან სხვ. ორგ. სასუქითა და წყლით მისი უზრუნველყოფა. (საქართვ. პირობებში მოქმედი აგროწესების მიხედვით მიღებული ა. ს-ის დოზები იხ. ცხრილი). მოსავლიანობის ზრდასთან ერთად ა. ს. აუმჯობესებს მოსავლის ხარისხს, მაგ., ადიდებს ხორბლის მარცვალში წებოვანას, საკვებ კულტურებში — ცილის შემცველობას. იხ. აგრეთვე *სასუქები*.

**აზოტიანი სასუქები**

**სასუქის დოზა საქართველოში მოქმედი აგროწესების მიხედვით**

(1 ჰა, სუფთა აზოტზე გადაანგარიშებული კგ)

| კულტურა | კგ |
|---|---|
| თავთავიანი | |
| პურეული | 45—90 |
| სიმინდი | 60—120 |
| შაქრის ჭარხალი | 60—120 |
| თამბაქო | 10—40 |
| კარტოფილი | 40—60 |
| ზეთოვნები (ნაკელით უზრუნველყოფილი) | 20—45 |
| ეთერზეთოვნები | 80—150 |
| ბოსტნეული | 60—120 |
| თუთის ხე | 90—120 |
| ვენახი | 100—150 |
| ხეხილის ბაღი | 60—120 |
| ციტრუსები | 30—250 |
| ჩაის პლანტაციები | |
| —5— წლამდე | 100 |
| —6—8 წლის | 150 |
| —სრულასაკოვნისა მოსავლიანობის მიხედვით | |

*ლიტ.*: მ ე ნ ა ღ ა რ ი შ ვ ი ლ ი  ა., აგროქიმია, თბ., 1966; პ რ ი ა ნ ი შ ნ ი კ ო ვ ი  დ. ნ., აგროქიმია, თბ., 1939; ს ა რ ი შ ვ ი ლ ი  ი., მ ე ნ ა ღ ა რ ი შ ვ ი ლ ი  ა., ნ ა კ ა ი ძ ე  ი., აგროქიმია, თბ., 1960.

ა. *მენაღარიშვილი*.

**აზოტის კარტელი,** საერთაშორისო მონოპ. გაერთიანება. დაარსდა 1928 გერმ. („*ი. გ. ფარბენინდუსტრი*“), ინგლ. („*იმპერიელ ქემიკლ ინდასტრიზ*“) და ნორვ. („ნორსკ ჰიდრო“) აზოტის მონოპოლიათა ურთიერთშეთანხმების საფუძველზე. ა. კ-ის ცენტრი იყო ქ. ბაზელში (შვეიცარია). მსოფლიო ეკონ. კრიზისით გამოწვეული მწვავე კონკურენციის შედეგად 1931 კარტელი დაიშალა. 1932 კვლავ განაახლა მოქმედება, მიიზიდა ევრ. ქვეყნების (საფრანგეთი, იტალია, ბელგია, ჰოლანდია, პოლონეთი, ჩეხოსლოვაკია, შვეიცარია) აზოტის საწარმოები და კიდევ უფრო გააფართოვა გავლენის სფერო. II მსოფლიო ომის წინ ა. კ. აერთიანებდა კაპიტალ. ქვეყნების სინთეზურად ბმული აზოტისა და ჩილეს გვარჯილის (ბუნებრივად ბმული აზოტის) საწარმოებს. II მსოფლიო ომის დროს ა. კ. კვლავ დაიშალა, თუმცა კავშირი მსხვილ მონოპოლიებს შორის არ გაწყვეტილა. ა. კ. („ნიტრეკს“) ხელახლა შეიქმნა 1962, მისი ადგილსამყოფელია ქ. ციურიხი (შვეიცარია). კარტელის კაპიტალი შეადგენს 1 მლნ. შვეიც. ფრანკს. იგი აერთიანებს 10 ქიმ. მონოპოლიას, თითოეული მათგანი ფლობს ა. კ-ის აქციების 10%-ს. კარტელის საწარმოები საშუალოდ წელიწადში 3,5 მლნ. ტ სუფთა აზოტს აწარმოებენ.

**აზოტის ჟანგეულები,** აზოტის ჟანგბაადნაერთები. ცნობილია $N_2O$, $NO$, $N_2O_3$, $NO_2$ (და მისი დიმერი $N_2O_4$), $N_2O_5$. $N_2O_5$ მყარი ნივთიერებაა, დანარჩენი ჟანგეულები ჩვეულებრივ პირობებში აირებია.

ა ზ ო ტ ი ს  ქ ვ ე ჟ ა ნ გ ი $N_2O$ სასიამოვნო სუნის, მოტკბო გემოს მქონე უფერო აირია. ჰაერთან ერთად მისი შესუნთქვა სიმთვრალის მსგავს განწყობილებას უქმნის ადამიანს (აქედან წარმოდგა სახელწ. „მალხენი აირი“). $t_{დუღ.}$ — 89,5°C, მიიღება ამონიუმნიტრატის თერმული დაშლით: $NH_4NO_3{=}N_2O+2H_2O$. მედიცინაში იყენებენ საერთო ანესთეზიისათვის. ა ზ ო ტ ი ს  ჟ ა ნ გ ი $NO$ უფერო აირია, ჰაერთან შერევისას იჟანგება $NO_2$-ად; $t_{დღ.}$ — 151,8°C წყალში მცირედ ხსნადია. მჟავეებთან, ტუტეებთან და წყალთან არ ურთიერთმოქმედებს. მიიღება ზოგიერთ ლითონზე განზავებული აზოტმჟავას მოქმედებით, მაგ., $3Cu+8HNO_3{=}3Cu(NO_3)_2+$ $+4H_2O+2NO$. აზოტის ჟანგი ამიაკის დაჟანგვის მნიშვნელოვანი ნახევარპროდუქტია *აზოტმჟავას* მისაღებად. ა ზ ო ტ ო ვ ა ნ ი  ა ნ ჰ ი დ რ ი დ ი $N_2O_3$ ჩვეულებრივ პირობებში არამდგრადი ნივთიერებაა და 0°C-ზე — იშლება $N_2O_3{=}NO+NO_2$ დაბალ ტემპ-რაზე მუქ ცისფერ სითხედ იქცევა, ძლიერი გაცივებისას — ღია ცისფერ მასად. აზოტოვანი ანჰიდრიდი წყალთან შეერთებით წარმოქმნის აზოტოვან მჟავას: $N_2O_3+H_2O{=}2HNO_2$ ტუტეებთან — მარილებს (იხ. *ნიტრიტები*). $N_2O_3$ მიიღება რეაქციით $N_2O_4+2NO \rightarrow 2N_2O_3$; პრაქტ. გამოყენება არა აქვს. ა ზ ო ტ ი ს  ო რ ჟ ა ნ გ ი $NO_2$ მხრჩოლავი, მურა ფერის აირია. 21,15°C-ზე მურა-წითელ სითხედ იქცევა, შემდგომი გაცივებისას კი ბაცდება $N_2O_4$-ის წარმოქმნის გამო. წყალთან ურთიერთქმედებით წარმოქმნის აზოტმჟავასა და აზოტის ჟანგს: $3NO_2+H_2O{=}$ $=2HNO_3+NO$, ტუტეებთან — ნიტრიტებსა და ნიტრატებს. $NO_2$ ძლიერი დამჟანგველია. აზოტმჟავას მისაღებად საჭირო $NO_2$-ს მრეწველობაში $NO$-ს დაჟანგვით იღებენ, ლაბორატორიაში — ზოგიერთი ნიტრატის თერმული დაშლით: $2Pb(NO_3)_2{=}$ $=2PbO+O_2+4NO_2$. იყენებენ ორგ. ნივთიერებათა ნიტრირებისათვის. ა ზ ო ტ ი ს  ა ნ ჰ ი დ რ ი დ ი $N_2O_5$ უფერო, მეტად არამდგრადი აფეთქებასაფრთხო, აქროლადი კრისტალებია. წყალთან ურთიერთქმედებისას წარმოქმნის აზოტმჟავას: $N_2O_5+H_2O{=}2HNO_3$, ტუტეებთან კი მარილებს — *ნიტრატებს*. ლაბორატორიაში მიიღება შემდეგი რეაქციით:

$$2HNO_3+P_2O_5{=}N_2O_5+2HPO_3.$$

ა. ჟ. ფიზიოლოგიურად აქტიურია.

**აზოტმჟავა,** $HNO_3$, ერთფუძიანი ძლიერი მჟავა, უფერო სითხეა, ჰაერზე ბოლავს. $t_{დუღ.}$ 84°C. წყალს ერევა ნებისმიერი ფარდობით და წარმოქმნის *აზეოტროპულ ნარევს*, რ-იც 69,2% ა-ს შეიცავს ($t_{დუღ}$ 121,8°C). უწყლოდ არამდგრადია, სინათლეზე იშლება $4HNO_3{=}4NO_2+2H_2O+O_2$. ა. ძლიერი დამჟანგველია, ჟანგავს ფოსფორს ფოსფორმჟავად, გოგირდს — გოგირდმჟავად. მხოლოდ ოქროზე, ტანტალსა და პლატინის ჯგუფის ზოგიერთ ლითონზე არ მოქმედებს. ლითონთა უმრავლესობა ა-სთან ურთიერთმოქმედებს აზოტის ჟანგეულების გამოყოფით; $3Cu+8HNO_3{=}3Cu(NO_3)_2+2NO+4H_2O$. ზოგიერთი ლითონი (მაგ., ალუმინი, რკინა და სხვ.), რ-იც განზავებულ ა-ში ადვილად იხსნება, კონცენტრირებული ა-ს მიმართ მდგრადობას იჩენს, რაც გამოწვეულია ლითონის ზედაპირზე ჟანგეულის დამცავი ფენის წარმოქმნით. ეს კონცენტრირებული ა-ის ფოლადის ცისტერნებით გადაზიდვის საშუალებას იძლევა.

კონცენტრირებული ა-სა და მარილმჟავას ნარევი (1 : 3), ე. წ. თეზაფი, ძლიერი დამჟანგველია, მასში ოქრო და პლატინაც კი იხსნება: ორგ. ნაერთები ა-ს მოქმედებით იჟანგება ან განიცდის *ნიტრირებას*, უკანასკნელ შემთხვევაში ნიტროჯგუფი ($NO_2$) ჩაანაცვლებს წყალბადს. ა-ს მარილებს *ნიტრატებს* უწოდებენ, ხოლო ზოგიერთს — (ტუტე, ტუტემიწა, ლითონებისა და ამონიუმის მარილები) — *გვარჯილებს*.

აა. ჯერ კიდევ ალქიმიკოსებისათვის იყო ცნობილი. XX ს-მდე მას იღებდნენ გოგირდმჟავასა და ჩილეს გვარჯილის ურთიერთქმედებით.

აა-ს მიღების თანამედროვე მეთოდი ჰაერის ჟანგბადით *ამიაკის* კატალიზურ ჟანგვაზეა დაფუძნებული. პროცესი ორ სტადიად იყოფა: წინასწარ მომზადებულ ჰაერ-ამიაკის ნარევს ატარებენ პლატინის კატალიზატორზე და იღებენ აზოტის ჟანგს $4NH_3+5O_2 \rightarrow 4NO+6H_2O$; მეორე სტადიაზე ე. წ. „ნიტროზულ აირებს“ აცივებენ და აზოტის ჟანგს აზოტის ორჟანგად ჟანგავენ $2NO+O_2 \rightarrow 2NO_2$, შემდეგ კი $NO_2$ და წყლის ურთიერთქმედებით ა-ს იღებენ: $3NO_2+H_2O \rightarrow 2HNO_3 + NO$. მიღებული ა-ს კონცენტრაციაა 45—49% ან 55—58% (წნევის გადიდების შემთხვევაში). ასეთი ხსნარების დისტილაციით აზეოტროპული შედგენილობის ა-ს იღებენ. უფრო მაღალი კონცენტრაციის მჟავას (100%-მდე) ა-სა და კონცენტრირებული გოგირდმჟავას ხსნარების გამოხდით ან $N_2O_4$ წყალთან (ან გაზავებულ ა-თან) და ჟანგბადთან ურთიერთქმედებით იღებენ.

ა-ს ძირითადი მომხმარებელი *მინერალური სასუქების* წარმოებაა. დიდი რაოდენობით იყენებენ აგრეთვე სამღებრო საქმეში, ფეთქებად ნივთიერებათა დასამზადებლად, ნიტროზული მეთოდით გოგირდმჟავას წარმოებაში, პლასტმასებისა და ხელოვნ. ბოჭკოს წარმოებაში, მედიცინაში და სხვ. ა-ს ორთქლი მომწამვლელია, ხოლო კანზე მისი მოხვედრა (განსაკუთრებით კონცენტრირებულისა) სიდამწვრეს იწვევს.

*ლიტ*.: Атрощенко В. И., Каргин С. И., Технология азотной кислоты, М.—Л., 1949.

**აზოტმჟავას მარილები,** იგივეა, რაც *ნიტრატები*.

**აზოტოვანი ცვლა,** აზოტშემცველ ნივთიერებათა გარდაქმნის პროცესი ორგანიზმში. უმაღლესი ცხოველებისა და ადამიანის ორგანიზმში საკვებიდან მიღებული აზოტშემცველი ნივთიერებები კუჭ-ნაწლავში იშლება. *ცილებისა* და *ნუკლეოპროტეიდების* დაშლის პროდუქტები (*ამინომჟავები*, პურინისა და პირიმიდინის ნაერთები და სხვ.) სისხლში ნაწლავებიდან შეიწოვება და ამ გზით აღწევს ყველა ორგანოსა და ქსოვილს, სადაც ხდება ცილებისა და *ნუკლეინის მჟავების* ხელახალი სინთეზი და სხვ. გარდაქმნები. ცილების ან სხვა აზოტოვანი ნაერთებისათვის გამოუყენებელი ამინომჟავები ნაირგვარ ფერმენტულ გარდაქმნას განიცდის და საბოლოოდ მიიღება ამიაკი, ნახშირორჟანგი და წყალი. ამინომჟავების ნაწილისაგან წარმოიქმნება კრეატინი, კარნიტინი და ბიოლოგიურად აქტიური სხვა აზოტოვანი ნაერთები. ამიაკის გაუვნებელობა გლუტამინისა და *ასპარაგინის* სინთეზით ხდება. ზოგი უხერხემლო ცხოველი ამიაკს ამონიუმის მარილების სახით გამოყოფს შარდთან ერთად. ქვეწარმავლები და ფრინველები აზოტოვანი ცვლის საბოლოო პროდუქტის სახით შარდმჟავას გამოყოფენ. ძუძუმწოვრების, მ. შ. ადამიანის, ამფიბიებისა და მტკნარი წყლის თევზების აზოტოვანი ცვლის მთავარი პროდუქტია *შარდოვანა*, რ-იც სინთეზირდება ღვიძლში. ა. ც-ში დიდ როლს თამაშობს ნუკლეინის მჟავების გარდაქმნები.

ადამიანისა და ცხოველების ორგანიზმში ა. ც-ის პროცესების რეგულირება ხდება ნერვული სისტემის, *ჰორმონებისა* და *ვიტამინების* მეშვეობით, რის შედეგადაც მყარდება ე. წ. *აზოტური წონასწორობა*.

მცენარე ნიადაგიდან იღებს აზოტის მინერ. ნაერთებს (ნიტრატები, ნიტრიტები და სხვ.), ამ უკანასკნელთა აღდგენისას წარმოქმნილ ამიაკს იყენებს ამინომჟავებისა და სხვ. აზოტშემცველ ნივთიერებათა სინთეზისათვის. ამინომჟავებისაგან იქმნება ცხოველის საკვები — ცილები. ცილებისაგან ცხოველის ორგანიზმში წარმოიქმნება შარდოვანა, *შარდმჟავა* და სხვ., რ-ებიც ორგანიზმიდან გამოყოფის შემდეგ ნიადაგში გადადის. აქ მიკროორგანიზმების გავლენით მათგან კვლავ წარმოიქმნება მცენარეთა აზოტური კვების პროდუქტები ამიაკი, ნიტრატები და ნიტრიტები.
*ვ. ასათიანი.*

**აზოტოვანმჟავა,** $HNO_2$, ერთფუძიანი, საკმაოდ სუსტი მჟავა. მდგრადია მხოლოდ განზავებულ ცივ წყალხსნარში. გაცხელებით და ძლიერი მჟავების ან დამჟანგველების მოქმედებით იშლება: $3HNO_2 = HNO_3 + 2NO + H_2O$. ა-ს მარილები, *ნიტრიტები*, მომწამვლელია. *ნატრიუმნიტრიტს* $NaNO_2$ იყენებენ აზოსაღებრების წარმოებაში, აგრეთვე მედიცინაში სტენოკარდიისა და ტვინის სისხლძარღვთა სპაზმის დროს (იხ. *სისხლძარღვთა გამაფართოებელი საშუალებანი*).

**აზოტოვანმჟავას მარილები,** იგივეა, რაც *ნიტრიტები*.

**აზოტური წონასწორობა,** ცხოველის ან ადამიანის ორგანიზმის ისეთი მდგომარეობა, როდესაც საკვებიდან შეთვისებული და შარდსა და განავალში გამოყოფილი აზოტის რაოდენობა ერთიმეორის ტოლია. ზრდასრული ორგანიზმის მოთხოვნილება აზოტზე დღე-ღამეში საშუალოდ 16 *გ*-ა, რაც 100 *გ* ცილას შეესაბამება. როდესაც საკვებში შემავალი აზოტის რაოდენობა *ცილის მინიმუმზე* ნაკლებია, ა. წ. ირღვევა და ცხოველური ორგანიზმი მოთხოვნილების დასაკმაყოფილებლად იყენებს საკუთარი კუნთოვანი ქსოვილის ცილას. ცილის ხანგრძლივი უკმარისობა (იხ. *შიმშილობა*) ორგანიზმის გამოფიტვას იწვევს. ზრდასრული ორგანიზმი ჩვეულებრივ ა. წ-ის მდგომარეობაშია, მოზარდი კი მოითხოვს დადებით აზოტურ ბალანსს, ე. ი. ორგანიზმის მიერ მიღებული აზოტის რაოდენობა უნდა სჭარბობდეს გამოყოფილი აზოტის რაოდენობას.
*პ. ქომეთიანი.*

**აზოტფიქსაცია,** ატმოსფეროს მოლეკულური აზოტის ($N_2$) შებოჭვისა და აზოტოვან ნაერთებად გარდაქმნის პროცესი; მიმდინარეობს *აზოტფიქსაციის მიკროორგანიზმების*, მ. შ. *კოჟრის ბაქტერიების* მეშვეობით. ა. მნიშვნელოვანი ბიოლ. პროცესია, დიდ როლს თამაშობს ბუნებაში აზოტის მიმოქცევასა და ბმული აზოტით ნიადაგისა და წყალსატევების გამდიდრებაში. 1 *ჰა* ნიადაგის ზემოთ ატმოსფეროში 70 ათ. *ტ*-ზე მეტი თავისუფალი აზოტია, რ-ის ნაწილსაც ა-ის შედეგად უმაღლესი მცენარეები ითვისებენ. თავისუფლად მცხოვრები აზოტმაფიქსირებელი ბაქტერიები 1 *ჰა*-ზე წელიწადში რამდენიმე ათეულ *კგ* აზოტს აფიქსირებენ. კოჟრის ბაქტერიების მოქმედების შედეგად პარკოსნებს სეზონის განმავლობაში ნიადაგში შეაქვთ დაახლ. 100—250 *კგ/ჰა* აზოტი. ა-ით ნიადაგის გაუმჯობესება ზრდის სას.-სამ. კულტურების მოსავლიანობას. დიდი მნიშვნელობა ენიჭება ა-ის მექანიზმის გამოკვლევას. ჯერ კიდევ 1894 ს. *ვინოგრადსკიმ* გამოთქვა მოსაზრება, რომ ა-ის დროს წარმოიქმნება ამიაკი, ეს აზრი თანამედროვე მკვლევრებმაც დაადასტურეს. დადგენილია, რომ ა. ჟანგვა-აღდგენითი ფერმენტების შეთანხმებული მოქმედების შედეგია, რომ მოლეკულური აზოტის ($N_2$) აღდგენა ამიაკად ($NH_3$) ხდება ფერმენტული სისტემის მოქმედებით. აზოტმაფიქსირებელი ფერმენტული სისტემები ენერგიის წყაროსა (*ადენოზინტრიფოსფორის მჟავას* — ატფ) და აღმდგენელის (მაგ., მოლეკულური წყალბადის) თანმყოფობისას კატალიზატორის როლს თამაშობენ აზოტის აღდგენაში. ამგვარად, ა. აღდგენითი პროცესია, რ-იც ფერმენტების საშუალებით ხდება და არ საჭიროებს ჟანგბადს.

**აზოტფიქსაციის მიკროორგანიზმები,** აზოტფიქსატორები, მიკროორგანიზმები, რ-ებსაც ატმოსფეროს მოლეკულური აზოტის შეთვისების უნარი აქვთ, მაგ., *კოჟრის ბაქტერიები*, რ-ებიც პარკოსნების (სამყურა, იონჯა, ლობიო, სოია) ფესვებზე ბინადრობენ და კოჟრებს ქმნიან. პარკოსან მცენარეებთან *სიმბიოზში* მათ შეუძლიათ 1 *ჰა* ნათესზე წელიწადში 100—250 *კგ* ატმ. აზოტი შებოჭონ. ა. მ-ის კოჟრები ზოგჯერ გვხვდება მურყნისა და ფშატის ფესვებზე და ენდროსებრთა ოჯახის ტროპ. მცენარეების ფოთლებზეც. აზოტფიქსატორებია აგრეთვე თავისუფლად მცხოვრები მიკროორგანიზმები, რ-ებიც ბინადრობენ წყალსატევებსა და ნიადაგში. ასეთებია: ანაერობული სპოროვანი ბაქტერია კლოსტრიდიუმი (აღმოაჩინა ს. ვინოგრადსკიმ 1893), აერობული მიკროორგანიზმი — *აზოტბაქტერი*, რ-საც აზოტის ფიქსაციის ყველაზე ინტენს. ენერგია ახასიათებს (1 *კგ* მოხმარებულ შაქარზე 25 *გ* აზოტი). აქტიური აზოტფიქსატორებია მრავალი ლურჯ-მწვანე წყალმცენარე (Nostoc, Anabaena და სხვ.), ზოგი მწვანე და მეწამული გოგირდოვანი ბაქტერია; გარდა ამისა, აზოტის ფიქსაციის უნარი აქვს ზოგ სპიროქეტას, საფუარისა და ობის სოკოს. ატმოსფეროს მოლეკულური აზოტის ბმულ ფორმად გარდაქმნას დიდი მნიშვნელობა აქვს, რადგან მცენარეებსა და ცხოველებს მხოლოდ ამ სახით შეუძლიათ მათი შეთვისება. იხ. *აზოტფიქსაცია*.


აზოტფიქსაციის მიკროორგანიზმები: 1. Azotobacter vinelandii; 2. Clostridium pasterianum; 3. Rhizobium meliloti; 4. კოჟრის ბაქტერიები მურყნის ფესვის უჯრედებში.

**აზოშეუღლება,** დიაზონაერთების ურთიერთქმედება ფენოლებთან, ნაფთოლებსა და მათ წარმოებულებთან, არომატულ ამინებსა და სხვ. ნაერთებთან. მაგ.



$$HOC_6H_5 + \overset{-}{Cl}[\overset{+}{N} \equiv NC_6H_5] \rightarrow$$
$$\rightarrow n - HOC_6H_4N = NC_6H_5 + HCl$$

ა-ის შედეგად მიიღება შეფერილი ნაერთები — აზოსაღებრები. ა-ს იყენებენ მრეწველობაში: რეაქცია აღმოაჩინა გერმ. ქიმიკოსმა პ. გრისმა 1864.

**აზრათ ყული - ბეგ მარტყოფელი,** განჯის სახანოს მმართველი 1778—83. წარმოშობით ქართველი. იგი ბავშვობაში გაიტაცეს სოფ. მარტყოფიდან, ყარაბაღის ხანს იბრაჰიმს მიჰყიდეს და გაამაჰმადიანეს. თავისი ნიჭის წყალობით ტყვე ა-მა დიდ წარმატებას მიაღწია: ჯერ ყარაბაღის სახანოს პირველი ვეზირი გახდა, 1778 კი ქაიხოსრო *ანდრონიკაშვილთან* ერთად — განჯის მმართველი. ეს მოხდა მას შემდეგ, რაც ერეკლე II-მ (ყარაბაღის ხანთან ერთად) განჯა დაიმორჩილა (ქაიხოსრო ერეკლემ დანიშნა ამ თანამდებობაზე და ა. — იბრაჰიმ-ხანმა).

*წყარო*: დავით ბატონიშვილი, ახალი ისტორია, თ. ლომოურის გამოც., თბ., 1941, გვ. 141.

*ლიტ*: მათიაშვილი ა., მარტყოფის წარსული და აწმყო, თბ., 1971.
*ა. მათიაშვილი.*

**„აზრი“,** ქართ. ყოველდღიური პოლიტიკური და ლიტერატურული გაზეთი სოც.-დემოკრ. (მენშევიკური) მიმართულებისა. გამოდიოდა 1908 თბილისში (გამოვიდა

27 ნომერი). რედაქტორ-გამომცემელი — თ. ოთხმეზური. გაზეთი დაიხურა თბილისის გენ.-გუბერნატორის განკარგულებით.

**„აზრი“,** ქართ. ყოველდღიური პოლიტიკური, სამეცნიერო და ლიტერატურული გაზეთი სოც.-დემოკრ. (მენშევიკური) მიმართულებისა. გამოდიოდა 1914 ქუთაისში (პირველ ოცდაშვიდ ნომერს „ყოველდღიური გაზეთი“ ერქვა). გამოვიდა 94 ნომერი. რედაქტორ-გამომცემელი — ალექსანდრა ცერცვაძე. დაიხურა ადგილ. ხელისუფლების განკარგულებით.

**აზროვნება,** შემეცნებითი პროცესი, რ-იც აღქმისაგან განსხვავებით, სცილდება თვალსაჩინო, გრძნობადი (სენსორული) ასახვის ფარგლებს და სინამდვილის უფრო ღრმა შემეცნებისაკენ მიისწრაფვის. ა-ის პროცესში ხდება აღქმის მონაცემთა გონებრივი გადამუშავება, არსებითის გამოყოფა არაარსებითისაგან, საგანთა შორის მიმართებათა და დამოკიდებულებათა წვდომა, მნიშვნელობის გაგება და ა. შ.; შემეცნება აღქმიდან ა-ზე გადადის. ა. შემეცნების უფრო მაღალი, გაშუალებული ფორმაა. ვ. ი. ლენინის სიტყვით, „ცოცხალი განჭვრეტიდან აბსტრაქტულ აზროვნებაზე და მისგან პრაქტიკაზე,—ასეთია ჭეშმარიტების შემეცნების, ობიექტური რეალობის შემეცნების დიალექტიკური გზა“ (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 38, გვ. 167—168).

ა. ლოგიკისა და ფსიქოლ. შესწავლის საგანია. *ლოგიკა,* როგორც ნორმატიული მეცნიერება, იძიებს და ადგენს სწორი ა-ის წესებს; მისი მიზანია სწორი ა-ის მოდელის შექმნა. ამიტომ მის საგანს შეადგენს გააზრებული შინაარსის სისწორე მოაზროვნე ინდივიდის ფსიქ. პროცესებისაგან დამოუკიდებლად. ფსიქოლოგია კი შეისწავლის ა-ის რეალურ პროცესს, თვით ა-ის ფაქტს, როგორც ადამიანის მოქმედებას, როგორც ფსიქ. პროცესს გააზრებული შინაარსის სისწორის გათვალისწინების გარეშე (მაგ., მსჯელობის პროცესი ფსიქოლ. საგანს მაშინაც შეადგენს, როცა ეს მსჯელობა მცდარია).

ფსიქოლ. თვალსაზრისით ა-ის პროცესი სუბიექტისათვის ახალი ამოცანის (ფართო მნიშვნელობით) გადაწყვეტის პროცესია. ა-ის პროცესი წარიმართება რაიმე კითხვით (ამოცანით), რაღაცის გამორკვევის, გაგების მოთხოვნილებით და ამიტომ მიზნობრივი (დეტერმინებული) ხასიათი აქვს: ა-ის მიმდინარეობას, მის მიმართულებას მოცემული ამოცანა (საკითხი) განსაზღვრავს. ამ მხრივ ა-ის მიმდინარეობა სრულიად განსხვავდება ცნობიერების შინაარსთა უნებლიე მიმდინარეობისაგან, რაც დამახასიათებელია, მაგ., პასიური ოცნების ან სიზმრისათვის.

აღქმისაგან განსხვავებით, ა. სწვდება არათვალსაჩინო თვისებებსა და არათვალსაჩინო მიმართებებს საგანთა (მოვლენათა) შორის, ე. ი. ისეთ თვისებებსა და ისეთ დამოკიდებულებას მათ შორის, რ-ებიც არ არის აღქმადი, არ არის მისაწვდომი შეგრძნების ორგანოებით. მაგ., ჩვენ აღვიქვამთ სითბოსაც და თოვლის დნობასაც, მაგრამ მათ შორის მიზეზ-შედეგობრივი დამოკიდებულების (რომ სითბო თოვლის დნობის მიზეზია, თოვლის დნობა სითბოს შედეგია) აღქმა შეუძლებელია. ეს მხოლოდ აზროვნებისთვისაა მისაწვდომი, ისე როგორც ყოველი არათვალსაჩინო მიმართება (აუცილებლობისა და შემთხვევითობის, მიზნისა და საშუალების, კერძოსა და ზოგადის, აღსანიშნისა და აღმნიშვნელის, საფუძვლისა და შედეგის, ფუნქციური დამოკიდებულებისა და სხვ.). ობიექტური სინამდვილე ერთმანეთისაგან დამოუკიდებელი საგნების (მოვლენათა) გროვა კი არ არის, არამედ გარკვეულ დამოკიდებულებაში მყოფი საგნების სისტემაა. სინამდვილის გაგება მხოლოდ ამ დამოკიდებულებათა წვდომით და სინამდვილეში არსებულ კანონზომიერებათა გაგების გზით შეიძლება, რაც მხოლოდ ა-თვის არის მისაწვდომი.

ა-ის მეტად მნიშვნელოვანი თვისებაა სინამდვილის განზოგადებული ასახვა; აღქმისაგან განსხვავებით, ა. მოვლენათა შედარების შედეგად სწვდება ზოგადს და მას კონკრეტულის გარეშეც იყენებს სააზროვნო ოპერაციებში. ზოგადი კანონზომიერების წვდომა კი სინამდვილის უფრო ღრმა გაგებაა და ენერგიისა და დროის უდიდეს ეკონომიას იძლევა. კულტურული, ზრდადამთავრებული ადამიანისათვის დამახასიათებელია ლოგიკური ანუ ვერბალური, ანუ ცნებითი აზროვნება. ლოგიკურს მას იმიტომ უწოდებენ, რომ ა-ის ეს ფორმა ლოგიკის საგანიცაა, ვერბალურს იმიტომ, რომ იგი აუცილებლად და არსებითად დაკავშირებულია მეტყველებასთან, ხოლო ცნებითს იმიტომ, რომ მისი ძირითადი თავისებურება ცნებებით ოპერირებაა.

განასხვავებენ ლოგიკური აზროვნების 3 ძირითად ფორმას — *ცნებას, მსჯელობასა* და *დასკვნას.* განარჩევენ აზროვნების შემდეგ ძირითად ოპერაციებს: *ანალიზს,* განყენებას ანუ *აბსტრაქციას, სინთეზსა* და განზოგადებას.

მსჯელობით და დასაბუთებით გაშუალებულ ლოგიკური ა-ის პროცესს, ე. ი. დისკურსიულად მიმდინარე ა-ის პროცესს *ინტუიციასთან* ანუ ინტუიტურ აზროვნებასთან დაპირისპირებით დისკურსიულ აზროვნებას უწოდებენ.

თანამედროვე ფსიქოლოგია გამოყოფს ა-ის სპეციფ. ფორმას — ტექნიკურ აზროვნებას, რ-ის მაღალი განვითარება ხშირად ა-ის ტიპოლ. ფორმის სახით ზოგიერთი ტიპის პიროვნებისათვისაა დამახასიათებელი, როგორც სპეციფ. ნიჭი. ამ ფორმის ა-ს ახასიათებს სივრცითი, კონსტრუქციული მიმართებების ადვილი წვდომა და, საზოგადოდ, საგნობრივ სიტუაციათა თვალსაჩინო წარმოდგენა.

*ლიტ.*: მესერი ა., ვიურცბურგის სკოლა, კრ.: დასავლეთ ევროპის ფსიქოლოგიის თანამედროვე მიმდინარეობანი, დ. უზნაძის რედ., თბ., 1935; ნათაძე რ., ზოგადი ფსიქოლოგია, თბ., 1956, თ. 7; უზნაძე დ., ზოგადი ფსიქოლოგია, თბ., 1940, თ 8; Вудвортс Р., Экспериментальная психология, М., 1950, гл. 25; Выготский Л. С., Мышление и речь, Избр. психологич. исследования, М., 1956; Костюк Г. С., Вопросы психологии мышления, წგნ.: Психологическая наука в СССР, т. 1, М., 1959; Основные направления психологии мышления в капиталистических странах, М., 1966; Пиаже Ж., Психология интеллекта. Логика и психология, Избр. труды, М., 1969; Психология мышления, пер. с нем. и англ., М., 1965; Рубинштейн С. Л., О мышлении и путях его исследования, М., 1958; მისიევე, Основы общей психологии, М., 1946, гл. 10.

*რ. ნათაძე.*

**აზროვნება და ენა,** იხ. *ენა და აზროვნება.*

**აზროვნება და მეტყველება,** ერთმანეთთან უშუალოდ დაკავშირებული მოვლენები. პირველი სინამდვილის ასახვის უზოგადესი ფორმაა, მეორე — აზროვნებითი მოქმედების საშუალება. ა-ისა და მ-ის განუყოფელი კავშირი არ ნიშნავს მათ იგივეობას.

აზროვნებამ, რ-იც თავდაპირველად უშუალოდ იყო ჩართული ადამიანის პრაქტ.-საგნობრივ მოქმედებაში, მეტყვ. წყალობით თანდათანობით შეიძინა პრაქტ. მოქმედებისაგან შედარებითი დამოუკიდებლობა, რითაც ადამიანს შესაძლებლობა მიეცა შინაგანად მოამზადოს, დაგეგმოს და წინასწარ გაითვალისწინოს თავისი მოქმედების შედეგები.

თანამედროვე ადამიანის აზროვნება განყენებული და განზოგადებული ბუნებისაა, იგი უმაღლესი საფეხურის ანალიზურ-სინთეზური მოქმედებაა, რ-იც გულისხმობს კონკრ. მოვლენათა დანაწევრებას ნიშნებად, ცალკეულ ნიშანთა გამორიცხვას, მსგავსი ნიშნების გაერთიანებას, მათ სინთეზს. ნამდვილი ადამიანური განყენებული და განზოგადებული აზროვნება შესაძლებელია მხოლოდ მეტყვ., ენის საფუძველზე. მეტყვ. შესაძლებელს ხდის ვიაზროვნოთ კონკრ. მოვლენებისა და საგნებისაგან განყენებულად, ვიაზროვნოთ საგანთა ისეთ თვისებებსა და მათ შორის არსებულ მიმართებათა ხასიათზე, რ-ებიც უშუალოდ გრძნობადი შემეცნებისათვის მიუწვდომელია, ისეთ უზოგადეს კატეგორიებზე, როგორიცაა ყოფიერება, მატერია, დრო, სივრცე, მიზეზობრიობა და ა. შ.

თანამედროვე ადამიანები ცნებებით აზროვნებენ. ცნება მოკლებულია თვალსაჩინოებას, მას აზროვნების „არათვალსაჩინო ელემენტს“ უწოდებენ. მისი აღმოცენების, არსებობისა და გამოთქმის ერთადერთი საშუალებაა სიტყვები, მეტყველება. თვით აზროვნების სუბიექტისათვის ცნება მხოლოდ სიტყვის საშუალებით არის ხელმისაწვდომი, მხოლოდ მეტყვ. წყალობით იქცევა ადამიანი აზროვნების სუბიექტად, სიტყვიერი ფორმით აზრის გამოხატვა ადამიანს შესაძლებლობას აძლევს უფრო ნათლად და გამოკვეთილად გაიგოს თავისი აზრი, თვალყური ადევნოს საკუთარი და სხვისი აზროვნების პროცესის მიმდინარეობას, გააცნობიეროს მისი შედეგები.

მეტყვ. აზროვნების შედეგად მოპოვებული ცოდნის ფიქსაციის, შენახვისა და სხვისთვის გადაცემის საშუალებაა. ცალკეულ ადამიანთა აზროვნების პროცესის შედეგები მისი მეშვეობით გადაიქცევა საზ-ბის კუთვნილებად, მის სულიერ სიმდიდრედ. მხოლოდ მეტყვ. საშუალებით ხდება შესაძლებელი ამ შედეგების თაობიდან თაობაზე გადაცემა, შემდგომი განვითარება და სრულყოფა. იმის გამო, რომ მეტყველების წყალობით ინდივიდისათვის მისაწვდომია არა მარტო საკუთარი შემეცნებითი პროცესების შედეგები, არამედ იმ ენობრივი კოლექტივის მიერ ისტ. განვითარების პროცესში დაგროვილი ცოდნაც, რ-საც ის მიეკუთვნება, ადამიანი სინამდვილეს ასახავს არა როგორც მოვლენებისა და საგნების უწესრიგო გროვას, არამედ როგორც მოწესრიგებული, ერთმანეთთან გარკვეული დამოკიდებულების მქონე კატეგორიზებული მოვლენების სისტემას. ყოველ ენაში სინამდვილე მეტ-ნაკლები სხვადასხვაობით არის ასახული, სინამდვილის მოვლენები მეტ-ნაკლებად განსხვავებულად კატეგორიზდება. ენის ცოდნა ნიშნავს არა მხოლოდ მისი ლექსიკისა და გრამატ. სტრუქტურის ცოდნას, არამედ ამ ენისათვის დამახასიათებელი კატეგორიზაციის შესატყვისად ხედვის უნარსაც. ამიტომაც, რა სახით იქნება წარმოდგენილი სინამდვილე ადამიანის ცნობიერებაში, ეს რამდენადმე დამოკიდებულია იმ ენისათვის დამახასიათებელ კატეგორიზაციაზე, რ-ზეც აზროვნებს ადამიანი. სინამდვილის ასახვა, მისი განცდა ენისა და მასში გასაგნებული ცოდნის სისტემის შუალობით ხორციელდება.

ადამიანი აზროვნებას იწყებს მაშინ, როდესაც იგი პრობლემური სიტუაციის წინაშე აღმოჩნდება. პრობლემური სიტუაცია ადამიანს წარმოუდგება რაიმე ამოცანის სახით, რ-საც ის ლებულობს და რ-იც უნდა გადაწყვიტოს. ამოცანის გადაწყვეტა ხდება ნაცნობის საფუძველზე უცნობის მონახვის გზით, საძიებლის განსაზღვრა — მოცემულ და წარსულში შეძენილ ცოდნასთან მისი მიმართების დადგენის საშუალებით. აზროვნების პროცესში წარსულში შეძენილი ცოდნის აქტივირება კი

მეტყვ., სიტყვის საშუალებით ხორციელდება. მართალია, ადამიანს თავისი აზრების ფიქსირება და გამოხატვა შეუძლია სხვა ნიშნებითა და ნიშანთა სისტემებითაც (ნახაზი, ფორმულა, ბგერითი თუ სხვა სახის სიგნალები), მაგრამ ყველა მათგანის გაგება ბგერითი მეტყვ. და მასთან დაკავშირებული ცნებათა სისტემის მეშვეობით ხორციელდება.

ამოცანის გადაწყვეტა მხოლოდ წარსული გამოცდილების ელემენტთა აქტივირება როდია, იგი მანამდე უცნობ ობიექტურ მიმართებათა ამსახველი ახალი აზრების წარმოქმნაში მდგომარეობს. ახალი აზრები, რ-თა წყალობითაც სიტუაცია სუბიექტს ახალი მხარით, ახალი სტრუქტურით წარმოუდგება, ჩამოყალიბებულია სიტყვიერი ფორმით და სხვა ადამიანებისათვის და თვით სუბიექტისთვისაც მხოლოდ მეტყვ. გზით არის მისაწვდომი. ადამიანი საზოგადოებრივი არსებაა, საზ. ხასიათისაა მისი აზროვნებაც. აზროვნების საზ. ხასიათი მეტყველებით არის განპირობებული, მაგრამ მარტო იმიტომ კი არა, რომ ამოცანები, რ-თა გადაწყვეტაც ადამიანებს უხდება, საზ. პრაქტიკასთან არის დაკავშირებული, არამედ იმიტომაც, რომ აზროვნების წესები და კანონები, ოპერაციები და ფორმები, რ-ებიც დამახასიათებელია თანამედროვე ადამიანის აზროვნებისათვის, ჩამოყალიბდა კაცობრიობის შემეცნებითი აქტივობის ისტ. განვითარების შედეგად და მეტყვ. საშუალებით გახდა ყოველი ადამიანისათვის ხელმისაწვდომი.

*ლიტ.*: Выготский Л. С., Мышление и речь, Избр. психологич. исследования, М., 1956; Мышление и язык. [Сб. ст.], под ред. Д. П. Горского, М., 1957; Язык и мышление. [Сб. ст.], М., 1967.

*ა. ბაინდურაშვილი.*

**აზროვნების გენეზისი,** აზროვნების განვითარება მისი გამოვლინების უმარტივესი ფორმებიდან თანამედროვე კულტურული კაცობრიობისათვის დამახასიათებელ ლოგიკურ, ცნებითს აზროვნებამდე. განასხვავებენ აზროვნების ფილოგენეტურ და ონტოგენეტურ განვითარებას.

ფილოგენეტურად, ცნებითს აზროვნებასთან შედარებით, განვითარების უფრო დაბალი საფეხურია ე. წ. „ხატოვანი“ ანუ „თვალსაჩინო“ ანდა, როგორც ზოგჯერ უწოდებენ, „საგნობრივი აზროვნება“. აზროვნების ეს ფორმა კონკრეტულობითა და თვალსაჩინოებით ხასიათდება, რაც ხელს უშლის განზოგადებას, ზოგად ცნებათა შემუშავებას. იგი სინამდვილეს ასახავს არა ზოგადი ცნებების, არამედ თვალსაჩინო წარმოდგენების, ხატების სახით. ეს გარემოება, პირველ ყოვლისა, თავს იჩენს განუვითარებელ ენებში. მაგ., ჩრდილოეთში მცხოვრები ერთ-ერთი ტომის ენაში თოვლის სხვადასხვა სახის აღსანიშნავად 40 განსხვავებულ სიტყვას იყენებენ. ასევე სხვადასხვა სიტყვას იყენებენ ასაკით, სქესით და სხვა ნიშნებით განსხვავებული ირმების აღსანიშნავად, მაგრამ არა აქვთ საზოგადოდ თოვლის ან ირმის აღმნიშვნელი სიტყვა. ხატოვანი აზროვნების კონკრეტულობაც შედარებითია, ერთგვარ განზოგადებას აზროვნების ამ საფეხურზეც აქვს ადგილი, ვინაიდან „ყოველი სიტყვა უკვე აზოგადებს“ (ვ.ი. ლენინი). ასე მაგ., გარკვეული ასაკის ირმის აღმნიშვნელ სიტყვაში იგულისხმება არა ცალკეული, ინდივიდ. ირემი, არამედ ირმების გარკვეული სახე. სინამდვილის ასახვის თვალსაჩინო კონკრ. ხასიათზე მიუთითებს აგრეთვე ამ ენებისათვის დამახასიათებელი უამრავი ფლექსია — თავსართები და ბოლოსართები, რ-თა მეოხებითაც გამოხატავენ არა მხოლოდ დროს, რიცხვს და ა. შ., არამედ ინდივიდის ყოფნის ადგილს, მის პოზას, მოქმედების (მაგ., სიარულის) თავისებურებას და ა. შ.

ხატოვანი აზროვნების მეორე ძირითადი თავისებურებაა ცრუმორწმუნეობრივი, მისტ. მსოფლშეგრძნება. ყოველ საგანში იდუმალი ზებუნებრივი ძალა იგულისხმება, რაც მოვლენათა არსისა და მათ შორის დამოკიდებულების თავისებურ გაგებას განაპირობებს. ამ მხრივ განსაკუთრებით აღსანიშნავია მიზეზობრიობის კატეგორიის თავისებური გაგება: ორი მოვლენა, რ-იც ერთდროულად მიიქცევს ყურადღებას, გაიაზრება როგორც მიზეზ-შედეგობრივ დამოკიდებულებაში მყოფი და, რაც განსაკუთრებით სპეციფიკურია, მიზეზ-შედეგობრივი დამოკიდებულების ახსნა ხდება საგნებში ნაგულისხმევ იდუმალ ძალთა ურთიერთობით.

ხატოვანი აზროვნება არსებით კავშირშია მეტყველებასთან, მაგრამ ადამიანური აზროვნების საფეხურს გენეტურად წინ უსწრებს მეტყველებამდელი გონიერი ქცევის საფეხური. ადამიანის მსგავსი მაიმუნების (ანთროპოიდების) ქცევის ექსპერ. შესწავლით დადგინდა, რომ პრაქტ. მოქმედების პროცესში მათ შეუძლიათ დაამყარონ მიმართება ფიზ. საგნებს შორის და წინასწარი მსჯელობის გარეშე გადაწყვიტონ ახალი ამოცანები, მაგ., იმისათვის, რომ მაღლა ჩამოკიდებულ საჭმელს მისწვდეს, შიმპანზე იყენებს მოშორებით მდგარ ყუთს და ა. შ.

აზროვნების ონტოგენეტ. განვითარებაც, ე. ი. კულტ. საზ-ბაში ბავშვის აზროვნების განვითარებაც, მეტყველებამდელი გონიერი, პრაქტ. მოქმედებიდან ჯერ კონკრ. თვალსაჩინო ვერბალური აზროვნებისაკენ მიიმართება, შემდეგ კი — ზრდადამთავრებული კულტ. ადამიანისათვის დამახასიათებელი ლოგიკური, ცნებითი აზროვნებისაკენ.

ბავშვობის ასაკში ინტელექტის პირველ გამოვლინებად ითვლება აზროვნებამდელი პრაქტ. მანიპულაციები ფიზ. საგნებით. 9—10 თვიდან ბავშვი უკვე იყენებს ერთ საგანს მეორე, უფრო დაშორებული საგნის ასამოძრავებლად (იხ. *ძუძუს ბავშვობის ასაკი*).

სპეციფ. ადამიანური აზროვნების პირველ გამოვლინებად ითვლება თვალსაჩინო აღქმადს მოვლენაში (სიტყვის ბგერების, ადამიანის მოქმედების...) მნიშვნელობის წვდომის უნარი: ადამიანის მოქმედების გაგება, სიტყვის როგორც აღმნიშვნელის ხმარება და ა. შ., რასაც ბავშვი მეორე წლიდან ავლენს (იხ. *ადრეული ბავშვობის ასაკი*). აზროვნების შემდგომი განვითარება უმთავრესად სიტყვის მნიშვნელობის გაგების მიმართულებით მიემართება, დაწყებული თვალსაჩინო კონკრეტული წარმოდგენებიდან (იხ. *სკოლამდელი ასაკი*) და დამთავრებული ლოგიკური ცნების დაუფლებით, რასაც ბავშვები საბოლოოდ 14—15 წლის ასაკში აღწევენ (იხ. *გარდამავალი ანუ კრიტიკული ასაკი*).

*ლიტ.*: ნათაძე რ., აზროვნების განვითარება დაბადებიდან 7 წლამდე, კრ.: ბავშვის ფსიქოლოგია, თბ., 1964; მისივე, აზროვნების განვითარება სასკოლო პერიოდში, იქვე, თბ., 1968; უზნაძე დ., ცნებათა შემუშავება სკოლის წინარე ასაკში, შრომები, ტ. 1, თბ., 1956; Валлон А., От действия к мысли. Очерк сравнит. психологии, пер. с франц., М., 1956; Выготский Л. С., Мышление и речь, Избр. психологич. исследования, М., 1956; Кёлер В., Исследование интеллекта человекоподобных обезьян, М., 1930; Леви Брюль Л., Первобытное мышление, пер. с франц., М., 1930; Пиаже Ж., Инельдер Б., Генезис элементарных логических структур, М., 1963.

*რ. ნათაძე.*

**აზროვნების კანონები** (უფრო ზუსტად — კორექტული, გამართული, წესიერი, სწორი ბჭობის ძირითადი ლოგიკური კანონები), ტერმინი *ტრადიციული ლოგიკისა*, რ-შიც ასახელებენ სამ ძირითად ა. კ-ს, სახელდობრ, იგივეობის კანონს (principium identitatis) „ყოველივე არის ის, რაც არის“ (ანუ: „A არის A“ ან „A = A“), წინააღმდეგობის (შეუძლებლობის) კანონს (lex contradictionis): „შეუძლებელია, რომ რაიმე იყოს ამნაირად და არც იყოს ამნაირად“ (ანუ: „შეუძლებელია, რომ A იყოს B და A არ იყოს B“), გამორიცხული მესამის კანონს (lex tertii exclusii ან tertium non datur): „ყოველივე არის ამნაირად ან არ არის ამნაირად“ (ანუ „A არის B ან A არ არის B“).

ა. კ-ის ამ ფორმულირებათა შინაარსი არ არის ნათელი იმის გამო, რომ გაურკვეველია, რა იგულისხმება „არის“ კოპულაში [*იგივეობა*, პრედიკაცია (იხ. *პრედიკატი*), მატერიალური თუ ფორმალური იმპლიკაცია (იხ. *მაკავშირებელი სადებულებო*)] და როგორი ობიექტებია A, B სიმბოლოები. ეს გაურკვევლობა მოიხსნება, თუ მკაცრად გავმიჯნავთ ერთმანეთისაგან ა. კ-ის ონტოლოგიურ, საკუთრივ ლოგიკურ და სემანტიკურ ფორმულირებებს (იხ. *კლასიკური ლოგიკა*). ტრად. ლოგიკაში ა. კ-ის ცნებასთან დაკავშირებულია კონცეფცია, რ-ის მიხედვითაც ა. კ. ფუნდამენტური წანამძღვრებია ყოველგვარი ბჭობისა და მათგან შეიძლება ყველა სხვა ა. კ-ის გამოყვანა (იხ. *გამოყვანადობა*). ეს კონცეფცია აზრიანია მხოლოდ იმ შემთხვევაში, თუ იგულისხმება ა. კ-ის საკუთრივ ლოგიკური ფორმულირებანი რომელიმე ლოგისტიკურ სისტემაში (იხ. *ლოგისტიკური მეთოდი*), ვთქვათ, დებულებათა აღრიცხვაში: $(p \supset p), \neg(p \wedge \neg p)(\neg p \vee p)$, მაგრამ ამ კონცეფციის სიყალბე იქიდან ჩანს, რომ მისგან ვერ გამოვიყვანთ ისეთ ცხად ლოგიკურ კანონს, როგორიცაა, მაგალითად, იმპლიკაციის ტრანზიტულობა: თუ ერთი დებულებიდან გამომდინარეობს მეორე, ხოლო მეორიდან — მესამე, მაშინ პირველი დებულებიდან გამომდინარეობს მესამე.

გ. *ლაიბნიცმა* ა. კ-ს შორის დაასახელა აგრეთვე საკმაო საფუძვლის კანონი (principium sive lex rationis sufficientis): ყოველი დებულების დასაბუთებისას უნდა გამოვიყენოთ მხოლოდ ისეთი დებულებები, რ-თა ჭეშმარიტება უკვე დადგენილია და რ-თაგანაც დასასაბუთებელი დებულება ლოგიკურად გამომდინარეობს. მაგრამ ლოგიკოსების უმრავლესობა მას ა. კ-ად არ თვლიდა.

*ლიტ.*: ბაქრაძე კ., ლოგიკა, თბ., 1955; ნუცუბიძე შ., ლოღიკა. პროპედევტიული კურსი, ტფ., 1923.

*ზ. მიქელაძე.*

**აზუა,** *ალოეს* ქართული სახელწოდება.

**აზურიტი** (ფრანგ. lazur < არაბ. lazaward — ლაჟვარდი, ცისფერი), სპილენძის ლაჟვარდი, მინერალი კარბონატების კლასისა. ქიმ. შედგენილობა $Cu_3[CO_3]_2(OH)_2$. კრისტალდება მონოკლინურ სინგონიაში და ქმნის ფირფიტისებრ ან პრიზმულ კრისტალებს. მეტწილად გვხვდება მარცვლოვანი და მიწისებრი აგრეგატების სახით. აქვს ლაჟვარდის ფერი, ელვარება — მინისებრი, სიმაგრე მინერალოგიური სკალის მიხედვით 3,5—4, სიმკვრივე 3700 — 3890 *კგ/მ³*. წარმოიშობა სპილენძის საბადოების ჟანგვის ზონაში. გვხვდება *მალაქიტთან* ერთად. სპილენძის ძვირფასი მადანია (Cu — 55,3%). იყენებენ აგრეთვე ლურჯი საღებავების მისაღებად.


აზურიტი.

ალ-**აზჰარი,** ალ-ჯამი ალ-აზჰარი, მუსლიმ. და საერო სასწავლებელთა კომპლექსი. დაარსდა კაიროში X ს. ფატიმიდი ხალიფა ალ-მუიზის (953—975) დროს აშენებულ აზჰარის მეჩეთში (970—972). 1961 რეორგანიზებულ იქნა; მასში შედის ა-ის უმაღლესი სამეცნ. საბჭო, ისლამმცოდნეობის აკადემია, ა-ის უნ-ტი (ფაკ-ტები: მუსლიმ. სამართ., ღვთისმეტყველების, არაბ. ენის, საინჟინრო, სას.-


ალ-აზჰარი. მეჩეთი.

სამ., სამედ., ადმინისტრაციული), მუსლიმ. ქალთა კოლეჯი, ინ-ტები და სპეც. რელიგ. დაწესებულებები კაიროსა და პროვინციების ცენტრებში. 1968/69 სასწ. წ. ა-ის უნ-ტსა და ინ-ტებში სწავლობდა 30 ათასზე მეტი სტუდენტი (18% სხვა მუსლიმ. ქვეყნებიდან). უნ-ტს ხელმძღვანელობს რექტორი (შეიხ ალ-აზჰარი), რ-იც ამავე დროს მთავარი იმამიც არის. ეგვ. მთავრობაში არის ა-ის საქმეთა მინისტრი. ცენტრ. ბ-კა (80 ათ. ტ., მუსლიმ., ქრისტ., იუდაისტური რელიგ. და საერო ხელნაწერთა უძვირფასესი კოლექცია, 20 ათ. ეგზ.). ა-ის გამოცემაა „მაჯალიათ ალ-აზჰარი“ („ალ-აზჰარის ჟურნალი“) არაბ. და ინგლ. ენებზე; 1929—36 ამ გამოცემას ეწოდებოდა „ნურ ალ-ისლამი“ („ისლამის სინათლე“).

**ათაბაგი,** ა თ ა ბ ე გ ი (თურქ. ata— მამა, beg — ბატონი), სელჩუკთა სახელმწიფოში სულთნის მემკვიდრის აღმზრდელი და მეურვე. პირველი ა. იყო მალიქშაჰის აღმზრდელი *ნიზამ ალ-მულქი* (XI ს.). სელჩუკთა სახელმწიფოს დაშლის შემდეგ ა. დამოუკიდებელი სამთავროს მეთაურის წოდებაა, ან მხოლოდ საპატიო ტიტული. ეგვ. მამლუქთა სახელმწიფოში— მხედართმთავარი.


ათათურქი.

საქართველოში ა. იყო ერთ-ერთი ვაზირი (იხ. *ვეზირი*). მის ფუნქციებში შედიოდა ტახტის მემკვიდრის აღზრდა. ათაბაგობა საქართველოში დამკვიდრდა მეფის ხელისუფლების წინააღმდეგ ოპოზიციურად განწყობილი მსხვილი ფეოდალების გაძლიერების შედეგად. 1212 იგი პირველად ებოძა ივანე *მხარგრძელს*. ათაბაგობა იმთავითვე დაუპირისპირდა *მწიგნობართუხუცეს - ჭყონდიდლის* თანამდებობას. ათაბაგობასთან ხშირად შეთავსებული იყო *ამირსპასალარის* თანამდებობაც. 1334 გიორგი V-მ ათაბაგობა უბოძა თავის ბიძას, სამცხის მთავარს სარგის ჯაყელს. საქართვ. პოლიტ. დანაწილების შემდეგ ათაბაგობა როგორც ვაზირობა მოისპო; „ა.“ სამცხის მთავართა ტიტულად იქცა (აქედან — *სამცხე-საათაბაგო*).

*წყარო*: გარიგება ჴელმწიფის კარისა, წგნ.: ქართული სამართლის ძეგლები, ი. სურგულაძის გამოც., თბ., 1970.

*ლიტ*.: ს უ რ გ უ ლ ა ძ ე ი., ნარკვევები საქართველოს სახელმწიფოსა და სამართლის ისტორიიდან, [წგნ.] 2, თბ., 1965, გვ. 7—281; ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართული სამართლის ისტორია, წგნ. 2, ნაკვ. 1, ტფ., 1928, გვ. 179—182. *ი. სურგულაძე*.

**ათაბასკა** (Athabaska), ტბა დას. კანადაში, მდ. მაკენზის სისტემის ზემო ნაწილში. ფართ. 7,9 ათ. *კმ*², სიღრმე 60 *მ*-მდე. ა. მყინვარულ-ტექტონ. წარმოშობისაა. ჩრდ. ნაპირი მაღალი და კლდოვანი აქვს, სამხრ. — დაბალი. სანაოსნოა. იყინება ოქტ. ბოლოს, ყინულმდვრა — ივნისში. ა-ს ერთვის მდ. ათაბასკა, გამოედინება „მონების მდინარე“. ტბაზე მისდევენ თევზჭერას. ნაპირზე ოქროს საბადოებია, მახლობლად — ურანის მადნის საბადოები.

**ათაბასკები,** ა თ ა პ ა ს კ ე ბ ი (საკუთ. სახელწ. — დ ე ნ ე), ენით მონათესავე (იხ. *ათაბასკური ენები*) ინდიელ ტომთა ჯგუფი. მათი წინაპრები აზიიდან გადმოსახლდნენ ჩრდ. ამერიკაში (ბოლოსწინა მიგრაციული ტალღა). XII ს-ში ა-ის ერთი ნაწილი სამხრ-ით გადასახლდა და ჩამოყალიბდა ა-ის ორი განცალკევებული ჯგუფი: 1. სამხრეთისა (*ნავაჰები,* ლიპანები, *აპაჩები* და სხვ.), რ-ებიც თანამედროვე აშშ-ის სამხრ.-დასავლეთში ცხოვრობდნენ. ამჟამად მათი რაოდ. 150 ათ. კაცს (1963) აღწევს. თავმოყრილი არიან არიზონისა და ახალი მექსიკის შტატების რეზერვაციებში. მისდევენ მიწათმოქმედებასა და მესაქონლეობას; 2. ჩრდილოეთისა (ჩაიპევაიები, კუჩინები, სეკანები და სხვ.), რ-ებიც ცხოვრობდნენ მდ-ების მაკენზისა და იუკონის აუზში და „კლდოვანი მთების“ კალთებზე. მისდევდნენ მონადირეობას, თევზჭერას. სატრანსპ. საშუალებად იყენებდნენ მარხილს (*ტობოგანს*) და ბრტყელძირა ნავს. ცხოვრობდნენ კონუსისებრ ნაგებობებში („ტიპი“). ამჟამად ჩრდ. ა-ის რაოდ. 85 ათ. კაცია. უმრავლესობა მოხეტიალე მონადირეები არიან. თანდათან გადადიან ბინადარ ცხოვრებაზე.

*ლიტ*.: Народы Америки, т. 1, М., 1959.

**ათაბასკური ენები,** ა თ ა პ ა ს კ უ რ ი ე ნ ე ბ ი, ჩრდ. ამერიკის ინდიელთა ენების ერთ-ერთი ჯგუფი. განეკუთვნება ნა-დენეს ლინგვისტურ ოჯახს. გავრცელებულია ჩრდ.-დას. კანადაში, ალასკასა და აშშ-ის სამხრ.-დას. და სამხრ. შტატებში, ჩრდ. მექსიკაში. იყოფა ცხრა ქვეჯგუფად. ა. ე-ზე მეტყველებს დაახლ. 250 ათ. კაცი. უმნიშვნელოვანესი ენებია აპაჩური და ნავაჰო. ა. ე-ის ფონეტ. სისტემას ახასიათებს მდიდარი კონსონანტიზმი, მ. შ. გლოტალური და ჩქამიერი ლატერალური თანხმოვნები. გრამატ. წყობა აგლუტინაციურია. პრეფიქსებით ზმნაში გამოხატულია პირი, სუბიექტისა და ობიექტის რიცხვი, მოქმედების ადგილი, ხოლო სახელთან— კუთვნილება. სახელის სინტ. ფუნქცია გამოხატულია ანალიზურად.

**ათათურქი** (Atatürk) მუსტაფა ქემალ (1881, სალონიკი, — 10. XI. 1938, სტამბოლი), თურქეთის რესპ. ფუძემდებელი და მისი პირველი პრეზიდენტი (1923—38), სახალხო-რესპ. პარტიის დამაარსებელი და ლიდერი. დაიბადა მოხელის ოჯახში. 1934-მდე ცნობილი იყო მუსტაფა ქემალ-ფაშის სახელით (ფაშის ტიტული ანუ გენერლობა I მსოფლიო ომის დროს მიიღო). 1934 თურქეთში გვარების შემოღებასთან დაკავშირებით დიდმა ეროვნ. კრებამ ათათურქის („თურქთა მამა“) გვარი მიანიჭა. 1905 დაამთავრა სტამბოლის გენ. შტაბის აკადემია, უმაღლეს სამხ. სასწავლებელში ყოფნისას გაიტაცა თანზიმათის პერიოდის თურქ ბურჟ. ნაციონალისტთა (განსაკუთრებით ნამიქ ქემალის) იდეებმა; დაუკავშირდა სულთან აბდულჰამიდ II-ის მიმართ ოპოზიციურად განწყობილ ახალგაზრდა ოფიცრებს. აკად. დამთავრების შემდეგ ა-მა სცადა პოლიტ. პარტიის შექმნა და 1906 დამასკში, შემდეგ კი სხვა ქალაქებში თანამოაზრეებთან ერთად დააარსა „სამშობლოსა და თავისუფლების საზოგადოება“, რ-იც შემდეგ შეუერთდა „ერთიანობისა და პროგრესის“ ორგანიზაციას. 1909 აბდულჰამიდ II-ის კონტრრევ. გადატრიალების ჩაშლის შემდეგ ა. დანიშნეს *ახალგაზრდა თურქთა* მიერ შექმნილი „მოქმედების არმიის“ შტაბის უფროსად. მონაწილეობდა იტალია-ოსმ. (1911—12) და ბალკანეთის მეორე (1913) ომებში. 1913—14 იყო ოსმ. სამხ. ატაშე ბულგარეთში, საიდანაც მოქმედ არმიაში გადაიყვანეს. I მსოფლიო ომში (1914—18) იბრძოდა სხვადასხვა ფრონტზე.

I მსოფლიო ომში ოსმ. დამარცხებისა და ანტანტის ქვეყნების მიერ მისი ტერიტ. ნაწილის ოკუპაციის შემდეგ ა. ამაოდ მოუწოდებდა სულთან მეჰმედ VI-ს ოკუპანტთა წინააღმდეგ აქტ. ბრძოლისაკენ. 1919-იდან ა. სათავეში ჩაუდგა თურქი ხალხის ეროვნ.-განმათ. ბრძოლას. იმავე წელს გახდა ბურჟ.-რევ. „უფლებათა დაცვის საზ-ბის“ სივასის კონგრესის მიერ არჩეული წარმომადგენლობითი კომიტეტის თავ-რე. მას შემდეგ, რაც ინგლისელებმა სტამბოლში დეპუტატთა პალატა გარეკეს, ა-მა 1920 წ. 23 აპრ. ანკარაში მოიწვია ოსმ. დიდი ეროვნ. კრება (პარლამენტი), რ-მაც ა. აირჩია პარლამ. და მთავრობის თავ-რედ. იმავე დროს იგი სათავეში ჩაუდგა შეიარაღებულ ძალებს. 1921 თურქებმა მდ. საქარიასთან ა-ის სარდლობით დაამარცხეს საბერძნეთის ჯარი, რის გამო დიდმა ეროვნ. კრებამ ა-ს მარშლის წოდება და გაზის ტიტული მიანიჭა. 1922 ინტერვენტებზე საბოლოო გამარჯვების შემდეგ მთელი რეალური ძალაუფლება ა-ის ხელში აღმოჩნდა, რასაც მოჰყვა თურქ. სახელმწ. სისტემის შეცვლა. ეს მოვლენა *ქემალისტური რევოლუციის* სახელით არის ცნობილი.

ა-ის ხელმძღვანელობით განხორციელდა ბევრი პროგრ. რეფორმა. 1922 წ. 1 ნოემბ. გაუქმდა სულთანატი, ხოლო 1924 წ. 3 მარტს — ხალიფატი. 1923 წ. 29 ოქტ. თურქეთი რესპუბლიკად გამოცხადდა. იმავე დღეს ა. აირჩიეს თურქ. რესპ. პირველ პრეზიდენტად, 1926 შემოიღეს ახალი სამოქალაქო და სისხლის სამართ. კოდექსი. ეკლესია გამოეყო სახელმწიფოს.

1920 წ. 26 აპრ. ა-ის ინიციატივით დამყარდა დიპლ. ურთიერთობა საბჭ. რუსეთთან, რ-მაც უანგარო დახმარება გაუწია თურქ. ხალხს ანტიიმპერიალ. - განმათ. ბრძოლასა და ეროვნ. ეკონ. განვითარებაში.

*თხზ*.: Atatürk' ün söylev ve demeçleri, [c.] 1—3, Ankara, 1945—59 (რუს. შემოკლ. გამოც. — Избранные речи и выступления. Ред. и вступит. ст. А. Ф. Миллера, М., 1966); Nutuk, c. 1—3, Ist., 1934 (რუს. გამოც. — Путь новой Турции, т. 1—4, М., 1929—34). *ო. გიგინეიშვილი*.

**ათაი,** XV ს. I ნახ. უზბეკი პოეტი. დაიბადა ბალხში. მოღვაწეობდა სამარყანდში ულუღ-ბეგისა და მისი შვილის აბდ ალ-ლატიფის კარზე. წერდა ძვ. უზბ. ენაზე (ჩაღათაურზე). მისი პოეტური მემკვიდრეობიდან მოღწეულია მხოლოდ ერთი დივანი (260 ღაზალი). ამ ღაზალებში ა. პოეტურ მეტყველებას ორგანულად უკავშირებს აღმ. მდიდარ ფოლკლორულ ტრადიციებს.

**ათანასე ათონელი,** ერისკაცობაში აბრამი (დაახლ. 920, ტრაპიზონი, —დაახლ. 1000, ათონის მთა, საბერძნეთი), ბერმონაზონი ათონის მთაზე, *ათანასეს ლავრის* აღმშენებელი. ზოგიერთი ცნობით დედა ლაზი ჰყავდა. 8—10 წლისა ჩაიყვანეს კონსტანტინოპოლში, სადაც განათლება მიიღო და შემდეგ თვითვე ასწავლიდა. დაახლ. 953 ბერად აღიკვეცა და რამდენიმე წლის შემდეგ გადავიდა ათონის მთაზე. აქ მან დააარსა ლავრა (963). მისი რჩევით შეაკეთა და განაახლა მონასტერი ვატოპედი სამმა ადრიანოპოლელმა ძმამ, მისივე თაოსნობით აშენდა კარიასის ახალი მონასტერი. ათანასეს ლავრის მოშორებით „განზრახვითა მამისა ათანასესითა“ ქართველმა ბერებმა ააგეს იოანე მახარებლის ეკლესია და სენაკები, შემდეგ აქ დიდი სამონასტრო კომპლექსი შეიქმნა (იხ. *ათონის ივერთა მონასტერი*). ა. ა. დაღუპულა ახლად აშენებული საკურთხევლის თაღის ჩამონგრევისას. ა. ა-ის ცხოვრება აღწერა ილუმენმა იოანე ექსაპტერიგოსმა. ეს თხზულება ქართულად თარგმნა *ექვთიმე მთაწმიდელმა*.

*ლიტ*.: გეორგიკა. ბიზანტიელი მწერლების ცნობები საქართველოს შესახებ, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 8, თბ., 1970, გვ. 127

171.—178, 188, 218, 219, 258, 259; კ ე კ ე ლ ი ძ ე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1960, გვ. 207, 208; У с п е н с к и й П., История Афона, ч. 3, К., 1877.

**ათანასე ალექსანდრიელი** (Athanasios ho Alexandreōtikos) (დაახლ. 295 — 22. V. 373), ქრისტ.-მართლმადიდებლური ეკლესიის მოღვაწე და ღვთისმეტყველი, „მართლმადიდებლობის მამად" წოდებული; ალექსანდრიის ეპისკოპოსი 328-იდან. თავის მრავალრიცხოვან რელიგ.-დოგმატ. და პოლემიკურ თხზულებებში ილაშქრებდა *არიანელობის* წინააღმდეგ, იცავდა სამების დოგმატსა და მკაცრ ასკეტიზმს; მოითხოვდა ალექსანდრიის ეკლესიის დამოუკიდებლობას, რის გამოც 5-ჯერ გადააყენეს და გადაასახლეს. ა. ა-ის მრავალ თხზულებათაგან *გიორგი მთაწმიდელს, ეფრემ მცირეს* და სხვ. ქართულად უთარგმნიათ ჰაგიოგრაფიული, ეგზეგეტიკური, დოგმატ. და სასულიერო მწერლობის სხვა ჟანრის შრომები. თარგმანთა შორის აღსანიშნავია ა. ა-ის მიერ შედგენილი „ცხოვრებაჲ წმიდისა ანტონისი" (არსებობს მისი ძველი და მეტაფრასული თარგმანი), „წამებაჲ წმიდისა მინაჲსი და ერმოგინე და ევლრაფოჲსი", „საკითხავი თქმული ჭეშმარიტებისათვის ჯუარისა, რომელსა ზედა ივნო ქრისტემან", „ცხოვრება წმ. მამათა სტეფანესი და ნიკონისი", ფსალმუნთა განმარტებანი, კითხვა-მიგებანი, სიტყვები, ეპისტოლეები და სხვ.

*თხზ.*: [წიგნში] Patrologiae cursus completus... Ser. graeca, éd. J. P. Migne, t. 25—28, P., 1857; ცხოვრებაჲ წმიდისა ანტონისი, ვ. იმნაიშვილის გამოც., თბ., 1970.

*ლიტ.*: კ ე კ ე ლ ი ძ ე კ., ეტიუდები ძველი ქართული ლიტერატურის ისტორიიდან, [ტ.] 5, თბ., 1957, გვ. 8—10; A l t a n e r B., S t u i b e r A., Patrologie, Leben, Schriften und Lehre der Kirchenväter, 7-te völlig neubearb. Aufl., Freiburg, Basel, Wien, 1966, S. 271—279.

**ათანასე თბილელი,** ა მ ი ლ ა ხ ვ ა რ ი (გ. 9. VI. 1774, მოსკოვი), ქართველი საეკლესიო და პოლიტ. მოღვაწე, რუსეთთან კავშირის აქტ. მომხრე. 1724 ვახტანგ VI-ს გაჰყვა რუსეთში. 1732 დაბრუნდა საქართველოში და მიიღო მროველობა (რუისის ეპისკოპოსობა), 1740 — თბილისის მიტროპოლიტობა. 1752 თეიმურაზ II-მ და ერეკლე II-მ ა. სიმონ *მაყაშვილთან* ერთად გაგზავნეს მოსკოვში სამხ. დახმარებისა და მფარველობის სათხოვნელად. ა. თ-მა სიბერე და ავადმყოფობა მოიმიზეზა და სამუდამოდ დარჩა რუსეთში. 1762 მოსკოვში დააარსა ქართ. სტამბა. ბეჭდავდა უმთავრესად სასულ.-საეკლ. წიგნებს.

*ლიტ.*: ც ი ნ ც ა ძ ე ი., ათანასე თბილელისა და სიმონ მაყაშვილის ელჩობა რუსეთში (1752—1754), «საისტორიო მოამბე», 1952, [ტ.] 6.

**ათანასეს ლავრა,** მონასტერი ათონის მთაზე (ქალკედონის ნ.-კ., საბერძნეთი), დააარსა *ათანასე ათონელმა* 963, იმპერატორ ნიკიფორე II ფოკას (963—969) ხელშეწყობითა და სახსრებით. ათანასეს დროს ლავრაში იმყოფებოდა 120-მდე ბერ-მონაზონი, მ. შ. ქართველებიც. X ს. 60-იან წწ-ში მოვიდნენ აქ ქართველები — იოანე იბერი, მისი ძე ექვთიმე (შემდეგ *ექვთიმე მთაწმიდელად* წოდებული) და თორნიკე ერისთავი, რ-ებმაც 15 წელზე მეტი დაჰყვეს ა. ლ-ში და შემდეგ სხვა ქართველებთან ერთად ააშენეს *ათონის ივერთა მონასტერი.* ლავრის ეზოში არის ხარების ტაძარი, რ-საც ასევე მისი დამაარსებლის ათანასეს სახელი ჰქვია. თავად ათანასე ათონელის ნეშტი განისვენებს 40 წამებულის ტაძრის მარცხენა ეკვდერში.

ა. ლ. ბიზანტ. მატერიალური კულტურის მნიშვნელოვანი ძეგლია.

*ლიტ.*: კ ე კ ე ლ ი ძ ე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1960, გვ. 99, 100, 185, 232; У с п е н с к и й П., История Афона, ч. 3, К., 1877; D a w k i n s R. M., The monks of Athos, L., 1936; Le millénaire du mont Athos. 963—1963, Études et mélanges, t. 1—2, [Chevetogne], 1963—64.

*ა. ბაქრაძე.*

**ათაჟუკინი** ყაზი, ხ ა ტ ა ხ შ ო კ ო ყ ა ზ ი, ყაბარდოელი განმანათლებელი, XIX ს. II ნახ. საზ. მოღვაწე, ყაბ. და რუსი ხალხების დაახლოების მომხრე. 1864 თბილისში გამოსცა პირველი წიგნი ყაბ. ენაზე — „ნაწყვეტები პოემიდან სოსრუკოს შესახებ და რამდენიმე მოთხრობა თარგმნილი ყაბარდოულ ენაზე ყაზი ათაჟუკინის მიერ". გამოიყენა ყაბ. ანბანი, რ-იც პ. უსლართან ერთად შეიმუშავა რუსული გრაფიკის საფუძველზე. 1865 გამოაქვეყნა პირველი ყაბ. საანბანო წიგნი. იყო კ. უშინსკის პედ. შეხედულებათა მიმდევარი. ა. ცნობილია აგრეთვე როგორც სწავლული-ფოლკლორისტი, პირველი ეროვნ. სკოლებისა და მასწავლებელთა ეროვნ. კურსების ორგანიზატორი.

**ათარა,** ნ ა ბ ჟ ო უ, სოფელი აფხ. ასსრ ოჩამჩირის რ-ნში, მდ. კოდორის ორსავე ნაპირზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., ათარბა-იხუსთა, ნახურზოუ). ზ. დ. 100 *მ*, შავი ზღვიდან 10 *კმ*, ოჩამჩირიდან 31 *კმ*. კოლ-ბა (მეჩაიეობა), 2 დაწყ. და 1 საშ. სკოლა, კლუბი, ბ-კა. გვიანდ. ფეოდ. ხანის ციხესიმაგრე.

**ათარბა-იხუსთა,** სოფელი აფხ. ასსრ ოჩამჩირის რ-ნში (ათარის სოფსაბჭო), მდ. თოუმიშის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 120 *მ*, შავი ზღვიდან 8 *კმ*, ოჩამჩირიდან 21 *კმ*; კოლ-ბა (მეჩაიეობა). საშ. სკოლა სოფ. ათარაში (3,5 *კმ*). საავადმყოფო.

**ათარბეგოვი** გიორგი ალექსანდრეს ძე [2(14). XII. 1892, ეჩმიაძინი, — 22. III, 1925], საბჭ. სახელმწიფო და პარტ. მოღვაწე. რევ. მოძრაობაში ჩაება 1905-იდან, კომპარტიის წევრი 1908-იდან. 1910—11 სწავლობდა მოსკოვის უნ-ტში. 1917-იდან ეწეოდა პარტ. მუშაობას ალექსანდროპოლსა (ახლანდ. ლენინაკანი) და სოხუმში. 1918 იყო აფხაზეთის შეიარაღებული აჯანყების ერთ-ერთი ხელმძღვ., ჩრდ. კავკ. საგანგებო კომისიის თავ-რე, კასპიისა და კავკ. ფრონტის განსაკუთრებული განყ-ბის უფროსი. 1919 — სამხრ. ფრონტის განსაკუთრებული განყ-ბის უფროსი და ტრიბუნალის თავ-რე. 1920 წ. IX არმიის განსაკუთრებული განყ-ბის უფროსი, სრულიად რუსეთის საგანგებო კომისიის რწმუნებული ჯერ ყუბან-შავიზღვისპირეთის ოლქში, შემდეგ ბაქოში. 1921 — სომხეთის ჩრდ. რ-ნების რევკომის თავ-რე, შემდეგ ამიერკავკ. მუშგლეხინის სახ. კომისრის მოადგილე, ამიერკავკ. ფოსტა-ტელეგრაფის სახ. კომისარი, რკპ (ბ) ამიერკავკ. პარტ. საკონტროლო კომისიის პრეზიდიუმის წევრი. დაიღუპა თვითმფრინავის კატასტროფის დროს.

*ნ. სტეფანიშვილი.*

**ათარი** ფარიდ ალ-დინ მოჰამედ იბნ იბრაჰიმ (1119 ან 1136 — ვარაუდით 1229, ქ. ნიშაბური), სპარსელ-ტაჯიკი პოეტი, სუფიური ლიტ-რის თვალსაჩინო წარმომადგენელი. ნიშაბურელ მოქალაქეს, ხელობით მეაფთიაქეს, საკმაოდ ფართო განათლება მიუღია. მისი შემოქმედება გამსჭვალულია მისტ. თეოსოფიის იდეებით. ძირითადი თემა — ღვთისადმი მისტ. სიყვარული, აბსოლ. ჭეშმარიტების ძიება თვითშემეცნებისა და საკუთარი თავის ღვთაების წილად მიჩნევის გზით — ა-ის თხზულებებში შენიღბულია ალეგორიით. ამ მხრივ საყურადღებოა პოემები „ფრინველთა საუბარი" (დაახლ. 1175), „ბულბულის წიგნი" და სხვ. IX—XII სს. პოეტთა და სწავლულთა შესახებ მეტად საინტერესო ფაქტობრივი ცნობების შემცველია მისი „ღვთიური წიგნი", პროზაულ „წმინდანთა ისტორიაში" კი სუფი მოღვაწეების ცხოვრებაა გადმოცემული. ა-ის ცნობილი ნაწარმოებებია აგრეთვე „დარიგებათა წიგნი", „ზეაღსვლის წიგნი", „თავისუფალის წიგნი", ლირ. ლექსების კრებული და სხვ.; ა-ის შემოქმედება ფოლკლორული მასალის სიუხვითა და ფორმის სისადავით გამოირჩევა. მისმა ლიტ. მოღვაწეობამ უდიდესი გავლენა მოახდინა როგორც ირანის, ისე მეზობელი ქვეყნების სუფიური ლიტ-რის შემდგომ განვითარებაზე (ჯალალ ალ-დინ *რუმი*, *ნავოი* და სხვ.).

*ლიტ.*: Б е р т е л ь с Е. Э., Суфизм, и суфийская литература, Избр. труды, [т. 3], М., 1965.

*ი. კალაძე.*

**ათარჰაბლა,** სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (დურიფშის სოფსაბჭო), მდ. გუდოუს სათავესთან. ზ. დ. 65 *მ*, შავი ზღვიდან 11 *კმ*, გუდაუთიდან 11 *კმ*; დურიფშის კოლ-ბა (მეჩაიეობა). საშ. სკოლა სოფ. დურიფშში (2 *კმ*).



ათა სალიჰი.

**ათა სალიჰი** (VI. 1908, სოფ. შორდენი, ქ. მარისთან, —1964), თურქმენი საბჭ. პოეტი, სახ. მგოსანი (შაჰირი). სკკპ წევრი 1941-იდან. 3 წლისა დაბრმავდა. შემოქმედებითი გზის დასაწყისიდანვე, რ-იც თურქმენეთში საბჭ. ხელისუფლების გამარჯვებას დაემთხვა, მთელი თავისი პოეტური უნარი და შესაძლებლობა დაუკავშირა სოციალიზმის საქმის სამსახურს („ბოლშევიკი უძლეველია, მეგობრებო", 1920 და სხვ.). პოეტი უხვად იყენებს ზეპირსიტყვიერების მხატვრულ ხერხებსა და სახეებს. ა. ს-ის ნაწარმოებთაგან აღსანიშნავია კოლექტივიზაციის პერიოდში დაწერილი ლექსი „კოლმეურნეობები" (1932), სამამულო ომისადმი მიძღვნილი „მამაცები", „ჩემი განაწესი", „თქვენ გსურდათ" (1942), ომის შემდგომი მშვიდობიანი შრომის ამსახველი ლირ. პოემა „ალალი გულით ნათქვამი" (1947), ლექსთა კრებ. „ნათელი ლენინური გზით" (1950) და სხვ.; ა. ს-მა პირველმა დაამკვიდრა თურქმ. პოეზიაში იგავის ჟანრი. დაჯილდოებულია 3 ორდენით.

*ლიტ.*: К а р р ы е в С., Творчество народного шахира Ата Салиха, Аш., 1949.

**„ათას ერთი ღამე"** (არაბულად „ალფ ლაილა ვა ლაილა"), არაბულ ზღაპართა კრებული, რ-იც იქმნებოდა საუკუნეების მანძილზე (800 ან 900 და 1500 წწ. შორის) არაბ. აღმოსავლეთის სხვადასხვა მხარეში. ივარაუდება, რომ კრებულის პირვანდელი სახელწოდება იყო „ათასი ზღაპარი", როგორც ამას სპარს. პროტოტიპი მოწმობს. შემდეგში, როცა არაბებმა „ათას ზღაპრად" წოდებულ კრებულში წარმოდგენილი ზღაპრები ერთ ჩარჩოში გააერთიანეს, პირვანდელი სახელწოდება შეცვალეს ახლით: „ათასი ღამე". სიტყვა „ათასი" არ ნიშნავდა, რომ ტექსტი მართლა ათასი ზღაპრისაგან შედგებოდა. ათასი აქ ნახმარია უბრალოდ „მრავლის", „აურაცხელის" მნიშვნელობით. უფრო გვიან „ათასი" გადაკეთდა „ათას ერთად", რაც აგრეთვე „მრავალს", „მრავალრიცხოვანს" ნიშნავდა. შემდეგში ეს სახელწოდება პირდაპირი მნიშვნელობით იქნა გაგებული და საჭირო გახდა პირვანდელი კრებულისათვის სხვა ზღაპრები დაემატებინათ, რომ შეევსოთ რიცხვი ათას ერთი.




„ათას ერთი ღამის" სატიტულო ფურცელი.

„ა. ე. ღ-ის" მოთხრობებს, არაკებს, ზღაპრებს ერთს საერთო ჩარჩოში აერთიანებს შაჰრიარ მეფისა და მისი ვაზირის ასულის შაჰრაზადის ამბავი. სასიკვდილოდ განწირული შაჰრაზადი მეფეს ღამღამობით უამბობს ზღაპრებს, განთიადისას კი ყველაზე საინტერესო ადგილას წყვეტს ამბავს, რათა თხრობა მომდევნო ღამით განაგრძოს და ამით სასჯელი აიცდინოს. „ა. ე. ღ-ის" სხვადასხვა ხასიათის თხზულებებისათვის ამჟამად შემდეგი კლასიფიკაციაა მიღებული: 1. ძირითადი ჩარჩო თხზულებისა მოიცავს ინდ. წარმოშობის ჯადოსნურ ზღაპრებს; 2. სამიჯნურო მოთხრობე-

ბი და სხვადასხვა ხასიათის რომანები; 3. ძველი არაბ. ლეგენდები; შეადგენს ტექსტის მცირე ნაწილს; 4. დიდაქტიკური ხასიათის მოთხრობები, მსგავსი „ქილილა და დამანასი“, და ინდური წარმოშობის სხვა არაკები, გადაკეთებული არაბ. ყაიდაზე; 5. იუმორისტული მოთხრობები; 6. დასასრულ, ანეკდოტები, რ-ებიც მრავლადაა გაბნეული სხვადასხვა ხასიათის მოთხრობებში. ეს ანეკდოტები ეხება მეფეებს (მაგ., ალექსანდრე მაკედონელს), ხალიფებს (მათ შორის ჰარუნ ალ-რაშიდს), მთავრებს, მამლუქთა სულთნებს, ვაჭრებს, მდიდრებს, უბრალო ადამიანებს, მსაჯულებს, მასწავლებლებს, საჭურისებსა და სხვ.; ტექსტში უხვადაა გამოყენებული ფრაგმენტები XII—XIV სს. (ეგვიპტური პერიოდის) არაბული პოეზიიდან. ეს ლექსები შემდეგაა ჩამატებული და შინაარსის თვალსაზრისით ტექსტისათვის აუცილებელ საჭიროებას არ წარმოადგენს.

„ა. ე. ღ.“ ცნობილი გახდა მთელს მსოფლიოში განსაკუთრებით იმის შემდეგ, რაც იგი ფრანგულად გადათარგმნა ფრანგმა მეცნიერმა და მოგზაურმა ჟ. ა. გალანმა (1646—1715). „ა. ე. ღ.“ ნათარგმნია მსოფლიოს მრავალ ენაზე, ქართულად 1967-მდე სულ რამდენიმე არაკი იყო თარგმნილი რუსულიდან. 1967-იდან კი იბეჭდება „ა. ე. ღ-ის“ ქართული თარგმანი არაბულიდან.

*გამოც.*: ათას ერთი ღამე, გ. წერეთლის წინასიტყვაობითა და რედაქციით, ტ. 1—3, თბ., 1967—74. *გ. წერეთელი.*

**ათასეული,** პოლკის, ბრიგადის, უმაღლესი ტაქტიკური ქვედანაყოფი, იგივეა, რაც *ბატალიონი*.

**ათასისთავი,** ძვ. საქართველოში სამხ. და ადმ. ფუნქციების მქონე ადგილობრივი მოხელე. ემორჩილებოდა ერისთავს. გვიანდ. ფეოდ. ხანაში ა-ს *მინბაში* ეწოდებოდა. *ი. სურგულაძე.*

**ათაშანგი,** სიფილისი, ლუესი, ქრონიკული ვენერული დაავადება. მისი გამომწვევი *მკრთალი ტრეპონემა* 1905 აღმოაჩინეს გერმ. მეცნიერებმა ფ. შაუდინმა და ე. ჰოფმანმა. ა. შეიძლება იყოს შეძენილი და თანდაყოლილი. შეძენილი ეწოდება ისეთ ა-ს, როცა ჯანმრთელ ადამიანს იგი ავადმყოფისაგან გადაედება უშუალო კონტაქტით (ძირითადად სქესობრივი გზით, გაცილებით იშვიათად — კოცნით, ძუძუს წოვებით) ანდა ა-იანის ნახმარი ნივთებით (ჭურჭელი, კბილის ჯაგრისი, აბაზანა და ა. შ.). ა-ის გავრცელებას ხელს უწყობს შემთხვევითი სქესობრივი კავშირი, ლოთობა, ჩეძაობა, სანიტ. კულტურის დაბალი დონე და ა. შ.

ა-ის მიმდინარეობაში განარჩევენ ინკუბაციურ, პირველად, მეორეულ და მესამეულ პერიოდებს. ინკუბაციური პერიოდი გრძელდება საშუალოდ 21—24 დღე — ინფექციის შეჭრიდან ა-ის პირველი ხილული სიმპტომის — *მაგარი შანკრის* გაჩენამდე. პირველადი პერიოდის დროს, რ-ის ხანგრძლივობა დაახლოებით 45 დღეა, ინფექციის შეჭრის ადგილას ვითარდება მაგარი შანკრი — მკვრივი კონსისტენციის, სადა ზედაპირიანი, მოძრავი და უმტკივნეულო წყლული. 5—7 დღის შემდეგ შანკრთან ახლომდებარე ლიმფური კვანძები შესივდება (რეგიონალური თანმხლები ბუბონი); ზოგჯერ ამას დაერთვის საერთო სისუსტე, თავის, ძვალ-სახსართა და კუნთების ტკივილი, განსაკუთრებით ღამით. შანკრის გაჩენიდან პირველი სამი კვირის განმავლობაში სისხლის სეროლოგიური რეაქციები (ვასერმანისა და სხვ.) უარყოფითია (პირველადი სერონეგატიური ა.), მომდევნო 3—4 კვირის შემდეგ კი — დადებითი (პირველადი სეროპოზიტიური ა.). ამ პერიოდის დასასრულს ახასიათებს ყველა ლიმფური კვანძის უმტკივნეულო შესივება. თუ ავადმყოფი არ მკურნალობს, ვითარდება ა-ის მეორეული პერიოდი. ამ დროს ხდება ინფექციის გენერალიზაცია — სისხლითა და ლიმფით მკრთალი ტრეპონემები მთელ ორგანიზმში ვრცელდება. კანსა და ლორწოვან გარსზე ჩნდება სხვადასხვა ზომის, ფორმისა და ფერის გამონაყარი (მეორეული რეცენტული ა.), რ-იც შეიძლება თავისთავად გაქრეს (მეორეული ფარული ა.) ან ისევ განმეორდეს გარკვეული დროის გავლის შემდეგ (მეორეული რეციდივული ა.). მოჩვენებითი გამოჯანსაღების და ავადმყოფობის შებრუნების — რეციდივის პერიოდები ერთმანეთს ენაცვლება. ავადმყოფს შეიძლება დაუზიანდეს ძვლები, შინაგანი და გრძნობის ორგანოები, ნერვული სისტემა, გასცვივდეს თმა და სხვ.; ეს პერიოდი სხვადასხვა ხანგრძლივობისაა. ზოგჯერ შეიძლება რამდენიმე წელიც გასტანოს. არასისტემატური მკურნალობის შემთხვევაში 3—6 წლის შემდეგ ვითარდება ა-ის უმძიმესი პერიოდი — მესამეული ანუ ე. წ. გუმოზური პერიოდი. *გუმა* (დაშლის კერა) შეიძლება გაჩნდეს ყველა ორგანოში ან ქსოვილში. მის განვითარებას ტვინში, გულში (რაც ძალიან იშვიათია), ღვიძლსა და სისხლძარღვებში ავადმყოფის სიკვდილი მოსდევს, ხოლო სხვა ორგანოში ან ორგანოთა სისტემაში (ძვლები, ნერვული სისტემა, მხედველობისა და სმენის ორგანოები) გუმის გაჩენამ შეიძლება ინვალიდობა ან სიმახინჯე გამოიწვიოს. ა-ის გვიანი გართულებებიდან აღსანიშნავია აორტიტი, აორტის ანევრიზმა, *ზურგის ტვინის ტაბესი* და პროგრესული დამბლა.

ა. თანდაყოლილია, თუ იგი მუცლად ყოფნის დროს გადაეცა ნაყოფს დაავადებული ან ცუდად ნამკურნალევი დედისაგან. ტრეპონემა ნაყოფის ორგანიზმში პლაცენტიდან ხვდება. თანდაყოლილი ა. შეიძლება იყოს აქტიური (ახასიათებს გამონაყარი კანსა და ლორწოვან გარსზე, ძვლების დაზიანება და სხვ.) და ფარული. თუ თანდაყოლილი ა. დროზე არ გამოავლინეს და ავადმყოფს არ უმკურნალეს, მას მოჰყვება მძიმე გართულებები — სიყრუე, სიბრმავე, გონებრივი ჩამორჩენილობა და ნაადრევი სიკვდილიც. თანდაყოლილი ა-ის პროფილაქტიკისათვის სსრკ-ში შემოღებულია ორსული ქალების სავალდებულო სეროლოგიური გამოკვლევა იმ მიზნით, რომ დაავადება დროულად გამოვლინდეს და დროულად დაიწყოს დედის, ხოლო მშობიარობის შემდეგ ახალშობილის აქტიური მკურნალობა.

ა-ის დროული გამოვლენა და ბოლომდე მიყვანილი მკურნალობა სრული განკურნების საწინდარია. ა-ით დაავადებულს მკურნალობენ ანტიბიოტიკებით, ვერცხლისწყლის, ბისმუთის, იოდის, დარიშხანისა და სხვ. პრეპარატებით. გარდა მედიკამენტური მკურნალობისა, აუცილებელია ჰიგიენური რეჟიმის დაცვა, სამუშაო და დასვენების საათების სწორი განაწილება, რაციონალური კვება, ალკოჰოლისა და თამბაქოს აღკვეთა. მკურნალობა უნდა ჩატარდეს ვენეროლოგიურ დაწესებულებაში. სსრკ-ში კანონმდებლობით გათვალისწინებულია იძულებითი მკურნალობა იმ პირთათვის, რ-ებმაც დროულად არ დაიწყეს ან თვითნებურად მიანებეს თავი მკურნალობას.

*ლიტ.*: ბუაჩიძე პ., კანისა და ვენერული სნეულებანი, თბ., 1963; ფხალაძე გ., ვენერული სნეულებანი. ათაშანგი, თბ., 1962. *გ. ფხალაძე.*

**ათბასარი,** ქალაქი ყაზახ. სსრ ცელინოგრადის ოლქში, მდ. ჟაბაის (იშიმის შენაკადი) ნაპირზე. ათბასარის რ-ნის ცენტრი, სარკინიგზო კვანძი. 39 ათ. მცხ. (1974). სას.-სამ. ნედლეულის დამუშავება (ხორცკომბინატი, რძის ქ-ნა და სხვ. საწარმოები). სას.-სამ. ინვენტარის შემკეთებელი და საშენ მასალათა ქ-ნები, ელევატორი. სოფ. მეურნ. მექანიზაციის ტექნიკუმი, სამედ. სასწავლებელი. ა. გაშენდა 1846, თავდაპირველად კაზაკთა სტანიცა იყო.

**ათბაში,** მთაგრეხილი შიგა ტიან-შანის სამხრ. ნაწილში (ყირგ. სსრ). მდ-ების სირდარიისა და ტარიმის აუზების წყალგამყოფი. სიგრძე 135 *კმ*, მაქს. სიმაღლე 4786 *მ*-მდე. აგებულია პალეოზოური მეტამორფული ფიქლებით, კირქვებით, ქვიშაქვებითა და ნაწილობრივ მაგმური ქანებით (გრანიტი, სიენიტი). თხემზე თანამედროვე გამყინვარება (ფართ. დაახლ. 150 *კმ*²) და ძველმყინვარული ფორმებია. ჭარბობს მთა-მდელოსა და სუბნივალური ლანდშაფტები.

**ათეიზმი** (ბერძნ. a — უარყ. ნაწ. და theos — ღმერთი), მეცნიერულ-მატერიალისტურ შეხედულებათა მწყობრი სისტემა, რ-იც მიმართულია რელიგ. წინააღმდეგ, უარყოფს ღვთისა და ყოველგვარი ზებუნებრივი ძალების არსებობას. კ. მარქსის თქმით, ა. არის არა მხოლოდ ღვთის უარყოფა, არამედ, ამ უარყოფით ადამიანის ნამდვილი ყოფიერების დასაბუთება. ა. რელიგ. იდეოლოგიის მეცნიერულად დასაბუთებულ კრიტიკას იძლევა. იგი ეყრდნობა მატერიალ. ფილოს. ზოგად პრინციპებს და კონკრეტულ მეცნიერებათა მონაცემების საფუძველზე ააშკარავებს რელიგიის, როგორც სამყაროს „უკუღმართი ცნობიერების“, ნამდვილ არსს. ა. უპირისპირდება რელიგიას, ამხელს მის სიყალბეს და ანტიმეცნ. ხასიათს, ასაბუთებს, რომ სინამდვილის არსებობასა და განვითარებას განსაზღვრავს არა ღმერთი, არამედ თვით სინამდვილის შინაგანი კანონზომიერება, რომ ნამდვილი ყოფიერება მიეწერება არა ღმერთს, არამედ ადამიანს. ამით ა. რელიგიის საწინააღმდეგოდ წყვეტს ისტორიისა და ადამიანის ცხოვრების აზრის საკითხს. ა-ს მიზანდასახულობა და სინათლე შეაქვს ადამიანთა ცხოვრებაში, ხელს უწყობს მათი ინიციატივისა და შემოქმედებითი ძალის გაღვიძებას.

ა. შორეულ წარსულში წარმოიშვა. მას ნიადაგი მოუმზადა საზ-ბის განვით.რების მსვლელობამ. ამ პროცესში გადამწყვეტი როლი ითამაშა მეცნ. აზრის ჩაახვამ და განვითარებამ. ა-ს თავიდანვე დასრულებული სახე არ ჰქონია. პირველი თეისტური აზრი იყო გულუბრყვილო ეჭვი, რ-იც შემდეგ თავისუფალ აზროვნებად განვითარდა. ეკლესიის განუსაზღვრელი ბატონობის პირობებში თავისუფალი აზროვნება ხშირად შენიღბული ა-ის სახეს ტარებდა. ასე ჩამოყალიბდა საუკუნეთა ჯანძილზე მებრძოლი ათეიზმი. თავისუფალმა აზროვნებამ თავისი ფილოს. გამოხატულება *დეიზმსა* და *პანთეიზმში* ჰპოვა.

მარქსამდელმა ა-მა განვითარების რამდენიმე საფეხური გაიარა. მონათმფლობელურ საზ-ბაში პირველი მატერიალ.-თეისტური შეხედულებანი, რ-ებიც კონკრეტულ მეცნიერებათა მონაცემებს ემყარებოდა, ჩაისახა აღმ. ქვეყნებში — ეგვიპტეში, ბაბილონში, ინდოეთში, ჩინეთში. ძვ. წ. VI ს-ში ჩარვაკების ფილოსოფიამ გააკრიტიკა უძველესი ინდური რელიგ. ჰიმნები. ჩარვაკების მტკიცებით, არ არის არავითარი ღმერთი, სამყარო მუდამ არსებობდა და ის არავის შეუქმნია. სანქჰიას სკოლის წარმომადგენლის კაპილას (ძვ. წ. VI ს.) აზრით, არც აღქმით, არც დანასკვით, არც ანალოგიით არ მტკიცდება ღვთის არსებობა. ასეთი აზრი ფართოდ იყო გავრცელებული ინდოეთის ფილოს. სკოლებში. მეცნ., კერძოდ, ასტრონომიის განვითარების გავლენით მატერიალისტურმა და ანტირელიგიურმა იდეებმა ღრმად გაიდგა ფესვი ჩინეთშიც: აქ ძვ. წ. XIII—XI სს-ში გამოიკვეთა ღებულება: უმაღლესი არსება არ არსებობს. სამყარო შექმნილია ხუთი საწყისი ელემენტისაგან, კერძოდ, წყლის, ცეცხლის,





*სტ. ავღანეთი.* **1.** ჯალალაბადის წყალსაცავისა და კაშხალის ხედი. **2.** ქაბული — ავღანეთის დედაქალაქი (საერთო ხედი). **3.** ტერასები მდ. ქუნარის ხეობის ფერდობებზე. **4.** რელიეფი შოტორაკიდან. ფიქალი. II ს(?) გიმეს მუზეუმი. პარიზი. **5.** ქანდაკება ფუნდუკისტანიდან. VII ს. ქაბულის მუზეუმი. **6.** ა. თარზი. პეიზაჟი. **7.** მინიატიურა „შირინი ხოსროვის პორტრეტით ხელში". „ხამსეს" ხელნაწერი. 1431. ერმიტაჟი. ლენინგრადი. **8.** ჰერათის მუსალას ანსამბლის გაუჰარშადის მავზოლეუმი. XVI ს. I ნახ. **9.** გაუსუდინი. „ძველი ქაბული".



















*სტ. აზია (I).* **1.** ტიბეტის ზეგანი. **2.** უდაბნოს ლანდშაფტი მკვდარი ზღვის მიდამოებში. **3.** გროვა-ქვიშიანი უდაბნო ბეიშანში (ჩრდ.-დას. ჩინეთი). **4.** დიდი ჰიმალაის მთები და ჯომოლუნგმას მწვერვალი. **5.** იაპონიის შიდა ზღვის სანაპირო და კლდოვანი კუნძულები. **6.** ლიბანის სანაპირო ხმელთაშუა ზღვაზე.


















სტ. აზია *(II)*. **1.** ტუნდრა ლაპტევების ზღვის სანაპიროზე. **2.** დეჟნიოვის კონცხი. **3.** კამჩატკა. გეიზერები მდ. ოზიორნაიას ხეობაში. **4.** ბაიკალის ტბა. კუნძული შამანის ქვა ანგარის სათავის მახლობლად. **5.** ტიან-შანი. ნაძვნარი სარიჯაზის ქედის მიდამოებში. **6.** დაშთ-ი-მარგოს უდაბნო ირანის ზეგანზე (ავღანეთი). **7.** იაკუტიის ტაიგა. მდ. ლენის მარცხენა შენაკადი ნიუია.


























*სტ. ალბანეთი.* **1.** ქ. კორჩა. საერთო ხედი. **2.** წაბლის ტყე ჩრდ. ალბანეთის მთებში. **3.** კარსტული რელიეფი ტომორის მთებში. **4.** პალერმოს უბე სამხრ. ალბანეთში. **5.** თეატრი ბუტრინტში. ძვ. წ. III ს. **6.** ხიდი სოფ. მესისთან, შკოდერის ახლოს. XVII–XVIII სს. **7.** დავით 'სელენიცელი. „ქტიტორი". ეოსკოპოიის წმ. ნიკოლოზის ეკლესიის ფრესკის დეტალი. 1724. **8.** „ბუტრინტის ქალღმერთი" (აპოლონის სტატუის თავი). მარმარილო. ძვ. წ. IV ს. რომის ეროვნული მუზეუმი. რომი.





1



2



3



4



5

*სტ. აზერბაიჯანის სსრ (I).* **1.** ხანლარის რ-ნი. გიო-გიოლის ტბა. **2.** ბარდის რ-ნი. მცირე კავკასიონის მთისწინეთის ლანდშაფტი. **3.** ნახიჩევანის ასსრ. ილანდაღის (გველის მთის) ხედი. **4.** კაკლის ხეივანი კახ-ზაქათალის გზაზე. **5.** ბაქო. ვანო სტურუას სახ. გემთსაშენი ქარხანა. **6.** ჯალალაბადის რ-ნი. ბამბის კრეფა კოლმეურნეობა „მოსკოვში“. **7.** ნეფთდაშლარი (ნავთობის ქვები). კოშკურები ნავთობის საზღვაო სარეწზე. **8.** ბაქო. ვლადიმერ ილიჩის სახ. ახალი ბაქოს ნავთობგადასამუშავებელი ქარხანა. **9.** სუმგაითი. ქიმიური კომბინატის იზობუტილენის დანადგარი.



6



7



8



9















*სტ. აზერბაიჯანის სსრ (II).* **1.** ასგერანის ციხესიმაგრე ქ. შუშასთან. VIII ს. **2.** აბდულმაჯიდ მასუდ-ოღლუ. მრგვალი კოშკი მარდაქანში. 1232. **3.** ა. სარქისოვი და ი. ვახუტინი. ნიზამი განჯევის მავზოლეუმი ქ. კიროვაბადში (ყოფ. განჯა). 1947. **4.** აჯამი აბუბექრ-ოღლუ. მომინე-ხათუნის (ათაბეგის) მავზოლეუმი ნახიჩევანში, 1186/87. **5.** ქალწულის კოშკი ბაქოში. XII ს. **6.** მარადაქანის ციხესიმაგრე. XIV ს. **7.** მავზოლეუმი სოფ. ყარაბაღლარში. XIV ს. **8.** აჯამი აბუბექრ-ოღლუ. იუსუფ ქუსეირ-ოღლუს (ათაბაბას) მავზოლეუმი ქ. ნახიჩევანში. 1162. **9.** შირვანშაჰების სასახლე ბაქოში. XV ს.













*სდ აზერბაიჯანის სსრ (III).* **1.** ბაქო. მთავრობის სახლი. **2.** ბაქო. კომუნისტური ქუჩა. **3.** ბაქო. აზერბაიჯანის რკინიგზის სამგზავრო ვაგზალი. **4.** ბაქო. პოლიტექნიკური ინსტიტუტი. **5.** ბაქო. თბილისის პროსპექტი. **6.** ბაქო. მეტროპოლიტენის სადგური ულდუზი. **7.** ბაქო. ნიზამის მუზეუმი. **8.** სუმგაითი. სასტუმრო. **9.** ბაქო. კიროვის პროსპექტი. **10.** კიროვაბადი. კიროვის პროსპექტი.


























*სტ. აზერბაიჯანის სსრ (IV)* **1.** ჯ. ქარიაღდი. ბარელიეფი ნიზამის „ხოსროვი და შირინის“ სიუჟეტზე 1946. ლიტ მუზეუმი. ბაქო. **2.** შირვანშაჰების სასახლის ანსამბლი. დივანხანის პორტალის ორნამენტი. ფრაგმენტი. ქვა XV ს. ბაქო. **3.** თ სალახოვი, რასულ რზას პორტრეტი. 1970–71. ტრეტიაკოვის გალერეა. **4.** პ. ალესკეროვი. ი. ზეინალოვი. ნ. მამედოვი. ი ჰუსეინოვი. ბაქოს 26 კომისრის მემორიალური ანსამბლი. 1968 ბაქო. **5.** თ. სალახოვი. „მერემონტეები“. 1961. აზერბაიჯანის ხელოვნების მუზეუმი. ბაქო. **6.** პატარა სათლი. სპილენძი XIX ს. კერძო საკუთრება. **7.** ინის ჭურჭელი. სპილენძი XIX ს აზერბაიჯანის ხალიჩისა და ხალხური გამოყენებითი ხელოვნების მუზეუმი. ბაქო. **8.** თასი. სპილენძი XIX ს. აზერბაიჯანის ხალიჩისა და ხალხური გამოყენებითი ხელოვნების მუზეუმი. ბაქო. **9.** ტოლჩა. სპილენძი. XIX ს. კერძო საკუთრება. **10.** კადრი ფილმიდან „არშინ-მალ-ალანი“. რეჟისორები რ. თაჰმასიბი და ნ. ლეშჩენკო. 1945. **11.** ფ. აბდულრახმანოვი, ნიზამის ძეგლი. 1949. ბაქო. **12.** სცენა ა. ბადალბეილის ბალეტიდან „ქალწულის კოშკი“. 1940. **13.** ვოკალური კვარტეტი „გაია“. **14.** სცენა ყ. ყარაევის ბალეტიდან „შვიდი მზეთუნახავი“. 1952. **15.** სცენა უ. ჰაჯიბეკოვის ოპერიდან „ქოროღლუ“. 1937.





ლითონის, ხისა და მიწისაგან. ეს იდეები შემდეგ განვითარდა წიგნში „დაო-დეძინი“ (ძვ. წ. IV—III სს.), რ-ის მიხედვით, სამყაროს მართავს არა ღმერთი, არამედ სამყაროსავე კანონი — დაო. მატერიალ. და ათეისტ. იდეები წამოაყენეს სუნძიმ (ძვ. წ. დაახლ. 298—238), ვან-ჩუნმა (27—104) და სხვ.

ათეისტური იდეები განსაკუთრებით ძვ. საბერძნეთში ჩამოყალიბდა სრულად. ძვ. ბერძენი ფილოსოფოსები *თალესი, ანაქსიმანდრე* და *ანაქსიმენე* სამყაროს არსებობის მიზეზს თვით სამყაროში ეძიებდნენ და არა ზებუნებრივ ძალებში. *მილეტის სკოლის* წარმომადგენელთა ათეისტურ ტრადიციებს განაგრძობდნენ ჰერაკლიტე, *ემპედოკლე, ანაქსაგორა,* რ-ებიც ამტკიცებდნენ, რომ სამყარო ღვთის შექმნილი არ არის. იგი მუდამ ბუნებრივი კანონზომიერების ძალით იყო და იქნება. ამავე აზრს ავითარებდა დემოკრიტე. მან შექმნა მოძღვრება სამყაროს მარადიულ საფუძველზე, ატომებზე, რ-თა არსებობის ფორმა მოძრაობაა. დემოკრიტე უარყოფდა ბუნებაში მიზანდასახულობას, ღმერთს, როგორც შემოქმედს, და ყველაფერს მიზეზობრიობით ხსნიდა. ძველი დროის უდიდეს ათეისტად ითვლება ეპიკურე, რ-იც, კ. მარქსის თქმით, გაბედულად ესხმოდა თავს ანტიკურ რელიგიას; მისგანვე მომდინარეობს რომაელთა ათეიზმი. ეპიკურეს ფილოსოფია და ათეიზმი განავითარა რომაელმა *ლუკრეციუსმა* პოემაში „საგანთა ბუნებისათვის“. ანტიკური ხანის ა-ს სტიქიური და გულუბრყვილო ხასიათი ჰქონდა, მაგრამ მან დიდი ისტ. როლი ითამაშა ა-ის განვითარებაში.

ათეისტური აზრის განვითარება ერთგვარად შეაფერხა შუა საუკუნეებმა, როცა რელიგიურმა მსოფლმხედველობამ საზ-ბის ყველა ფენა მოიცვა, მაგრამ მთლიანად მაინც ვერ შეძლო მისი ჩახშობა. შუა საუკ. ა-ის ერთ-ერთი დიდი წარმომადგენელი იყო პიერ *აბელარი,* რ-იც თავის ტრაქტატ „თეოლოგიის შესავალში“ თამამად აკრიტიკებდა რელიგ. დოგმებს და მოითხოვდა გონების კონტროლისადმი მათ დაქვემდებარებას. რელიგიისაგან მეცნ. აზრის განთავისუფლების საქმეში დიდი როლი ითამაშა „ორმაგი ჭეშმარიტების“ თეორიამ, რ-იც განავითარეს ცნობილმა ტაჯიკმა ფილოსოფოსმა *იბნ სინამ* და არაბმა მეცნ. *იბნ რუშდმა*. ისინი ასაბუთებდნენ მატერ. სამყაროს მარადიულობას და მკაცრად აკრიტიკებდნენ სამყაროს შექმნის, სასწაულების, სულის უკვდავების, მკვდრეთით აღდგომის და ღვთიური გამოცხადების რელიგ. დოგმებს. სქოლასტ. ფილოსოფიას და თეოლოგიას შეუპოვრად ებრძოდა ინგლ. მეცნიერი რ. *ბეკონი*. რელიგ. იდეოლ. წინააღმდეგ ბრძოლაში დიდი როლი ითამაშა შუა საუკ. დაწყებულმა ერეტიკულმა და ანტიკლერიკალურმა საყოველთაო სახალხო მოძრაობამ.

პროგრესული აზრის განთავისუფლების პროცესი დიდად დააჩქარა XV—XVI სს-ში ახალი საზ. ურთიერთობის ჩასახვამ და დიდმა საბუნებისმეტყველო და გეოგრაფიულმა აღმოჩენებმა. კაპიტალ. წარმოება მოითხოვდა მეცნიერების განვითარებას, მეცნიერება კი ილაშქრებდა რელიგ. წინააღმდეგ. რელიგიას მძლავრი ლახვარი ჩასცა ნ. *კოპერნიკის* ჰელიოცენტრული სისტემის თეორიამ. რელიგიის წინააღმდეგ მეცნ. ბრძოლის ნათელი გამოხატულება იყო ჯორდანო *ბრუნოს* იდეები სამყაროს უსასრულობაზე; იგი უარყოფდა ღვთიურ განგებას, სულის უკვდავებასა და სხვ. რელიგ. დოგმებს. რელიგ. წინააღმდეგ გაბედულად გაილაშქრეს აგრეთვე იტალ. ათეისტებმა ჯულიო ვანინიმ და გალილეო გალილეიმ, ნიდერლანდელმა ერაზმ როტერდამელმა და სხვ.; თეოლ. არგუმენტაცია დასაბუთებულად გააკრიტიკეს XVII ს-ში რ. დეკარტმა, პ. გასენდიმ, ბ. სპინოზამ, თ. ჰობსმა, ჯ. ლოკმა. მიუხედავად ამ მოაზროვნეთა წინააღმდეგობრიობისა და ისტ. შეზღუდულობისა, მათ დიდი როლი ითამაშეს *დოგმატიზმის, ფიდეიზმისა* და *სქოლასტიკის* წინააღმდეგ ბრძოლაში. თავისი განვითარების მაღალ საფეხურს ა-მა მიაღწია XVIII ს-ში ფრანგი მატერიალისტების ვოლტერის, დიდროს, ჰელვეციუსის, ლამეტრის და ჰოლბახის ფილოსოფიაში. ფრანგი მატერიალისტები იმდროინდელ საბუნებისმეტყველო მეცნ. მონაცემებს ემყარებოდნენ, თავიანთ შრომებში დასცინოდნენ რელიგიას და ეძებდნენ მისი წარმოშობის რეალურ მიზეზებს. მართალია, ფრანგი მატერიალისტების ა-ს ისტ. და კლასობრივი შეზღუდულობის ბეჭედი ესვა, მაგრამ რელიგ. მათეულმა კრიტიკამ უდიდესი როლი ითამაშა ა-ის ისტორიაში. მარქსამდელი ა-ის ისტორიაში განსაკუთრებული ადგილი უკავია გერმანელ ფილოსოფოს ლ. *ფოიერბახს*. თავის შრომებში მან კრიტიკულად განიხილა რელიგია, შეეცადა მოენახა მისი სოციალური და გნოსეოლოგიური ფესვები და ეჩვენებინა რელიგიის საზოგადოებრივი ფუნქცია. ა-ის ისტორიაში თავიანთი წვლილი შეიტანეს რუსმა რევოლუციონერ-დემოკრატებმა: ა. გერცენმა, ბ. ბელინსკიმ, ნ. ჩერნიშევსკიმ, ნ. დობროლიუბოვმა, დ. პისარევმა. მათ შესანიშნავად დახატეს რელიგ. და სამღვდელოების ნამდვილი სახე, გაბედულად გაილაშქრეს ოფიც. მართლმადიდებლური იდეოლოგიისა და მათ მოკავშირეთა წინააღმდეგ, შეეცადნენ აეხსნათ რელიგ. სოციალური ფესვები.

ყველაზე უფრო თანამიმდევრული, მეცნ. ა-ის უმაღლესი ფორმის შექმნა დაკავშირებულია კ. მარქსისა და ფ. ენგელსის სახელთან. მარქსისტული ა-ის წარმოშობა განაპირობა XIX ს-ში ევროპის განვითარებულ ქვეყნებში მომხდარმა სოც.-ეკონ. ძვრებმა. იგი პროლეტარიატის რევ. კლასობრივი ბრძოლის ბაზაზე აღმოცენდა და მემკვიდრეობად მიიღო ათეისტური აზრის ყველა პროგრესული და საღი მომენტი. მარქსისტული ა. არ იფარგლება რელიგ. უბრალო კრიტიკით. იგი რევ. ხასიათისაა, უშუალოდ უკავშირდება მშრომელთა საარსებო ინტერესებს, ამასთან უაღრესად მასობრივი მოვლენაა. მარქსისტული ა. იბრძვის რელიგ. წინააღმდეგ და სახავს მისი დაძლევის კონკრეტულ გზებს. მეცნიერული ა-ის ძირითადი პრინციპები ჩამოყალიბდა ჯერ კიდევ კ. მარქსისა და ფ. ენგელსის პირველ შრომებში. ვ. ი. ლენინმა განავითარა მარქსისტული ფილოსოფია და ახალ საფეხურზე აიყვანა მეცნ.-ათეისტური მოძღვრება. „ჩვენ უნდა ვებრძოლოთ რელიგიას, — წერდა ვ. ი. ლენინი, — ეს მ თ ე ლ ი მატერიალიზმისა და, მაშასადამე, მარქსიზმის ანბანია, მაგრამ მარქსიზმი ანბანზე გაჩერებული მატერიალიზმი არ არის. მარქსიზმი უფრო შორს მიდის. იგი ამბობს: უნდა ვ ი ც ო დ ე თ ბრძოლა რელიგიასთან, ხოლო ამისათვის საჭიროა მ ა ტ ე რ ი ა ლ ი ს ტ უ რ ა დ ავხსნათ მასების სარწმუნოებისა და რელიგიის წყარო“ (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 15, გვ. 496). მარქსისტულ-ლენინური ა-ის გამოჩენილი პროპაგანდისტები იყვნენ ე. იაროსლავსკი, ი. სკვორცოვ-სტეპანოვი, ა. ლუნაჩარსკი, ნ. კრუპსკაია, პ. კრასიკოვი და სხვ.; ა-ის გავრცელებასა და ხალხთა ფართო მასებში დანერგვას დიდი მნიშვნელობა ენიჭება სკკპ ცკ მთელ რიგ დადგენილებებსა და რეზოლუციებში. ა-ის თეორ. და პრაქტ. პრობლემები განუხრელად მუშავდება ჩვენში ოქტ. რევ. გამარჯვების პირველი დღეებიდანვე. სხვა საბჭოთა მეცნიერებთან ერთად ამ საქმეში დიდი ღვაწლი მიუძღვით ჩვენი რესპ. მეცნიერებსაც. კ. მარქსის, ფ. ენგელსის, ვ. ი. ლენინის ნაანდერძევი თეორ. მემკვიდრეობა, მთელი ის პრაქტ. მუშაობა, რ-იც ამ მემკვიდრეობის ცხოვრებაში განსახორციელებლად ტარდება, ემსახურება უაღრესად კეთილშობილურ საქმეს — მშრომელთა შეგნებაში რელიგ. საბოლოოდ აღმოფხვრას.

*ლიტ*.: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., რელიგიის შესახებ, თბ., 1955; სკკპ პროგრამა, თბ., 1971; მეცნიერული ათეიზმის ძირითადი საკითხები, თბ., 1972; ფილოსოფიის ისტორია, თბ., 1962; М а р к с К. и Э н г е л ь с Ф., О религии, М., 1955; Коммунистическая партия и Советское правительство о религии и церкви, М., 1961; П л е х а н о в Г. В., О религии и церкви, М., 1957; Я р о с л а в с к и й Е. М., О религии, М., 1957.

*თ. გაბიძაშვილი.*

**ათეისტური აღზრდა,** რელიგიის წინააღმდეგ მებრძოლი მეცნ.-მატერიალ. მსოფლმხედველობის ჩამოყალიბება; კომუნისტური აღზრდის შემადგენელი ნაწილი. მარქსიზმ-ლენინიზმი მიიჩნევს, რომ მორწმუნეობის დაძლევისათვის გადამწყვეტია ობიექტური ფაქტორები (ადამიანთა საზ. ყოფიერების შეცვლა, სოციალ. საზ. ურთიერთობათა დამყარება და განვითარება), მაგრამ ამავე დროს დიდი მნიშვნელობა ენიჭება ა. ა-ს, ათეისტ. პროპაგანდას. სსრ კავშირში და სხვა სოციალ. ქვეყნებში კონსტიტუციით დადგენილი სინდისის თავისუფლება გულისხმობს როგორც რელიგ. რწმენის თავისუფლებას, ასევე ათეისტ. პროპაგანდის თავისუფლებასაც.

ა. ა-ის ამოცანები სსრ კავშირის განვითარების თანამედროვე ეტაპზე ფორმულირებულია სკკპ XXII ყრილობაზე (1961) მიღებულ პროგრამაში. „პარტია იყენებს იდეური ზემოქმედების საშუალებებს, რათა აღზარდოს ადამიანები მეცნიერულ-მატერიალისტური მსოფლგაგების სულისკვეთებით, დაძლიოს რელიგიური ცრურწმენები ისე, რომ არ დაუშვას მორწმუნეთა გრძნობების შეურაცხყოფა. საჭიროა სისტემატურად ვეწეოდეთ ფართო მეცნიერულ-ათეისტურ პროპაგანდას, მოთმინებით განვმარტავდეთ რელიგიურ რწმენათა უსაფუძვლობას...“ (სკკპ პროგრამა, თბ., 1961, გვ. 138).

ბავშვთა ა. ა. სკოლამდელი ასაკიდან უნდა იწყებოდეს ოჯახსა და საბავშვო ბაღში. სასკოლო პერიოდში ა. ა. ხორციელდება როგორც მეცნიერებათა საფუძვლების შესწავლის პროცესში, ისევე კლასგარეშე და სკოლისგარეშე აღზრდის დროს. სასკოლო პერიოდში ა. ა-ის წარმატების საწინდარია სწავლებისა და აღზრდის კავშირი ცხოვრებასთან, მოსწავლეების სულიერ მისწრაფებათა გონივრული დაკმაყოფილება, დასვენების სწორი ორგანიზაცია. ა. ა. გრძელდება საშ. სპეც. და უმაღლეს სასწავლებლებშიც.

ა. ა-ის იდეოლოგიური საშუალებები ფორმები და მეთოდები ზემოქმედებას ახდენს ადამიანის გონებასა, გრძნობებსა და განწყობაზე. ათეისტ. ცოდნისა და მატერიალ. მსოფლმხედველობის გავრცელება მოსახლეობაში ხორციელდება სალექციო და ბეჭდვითი პროპაგანდით, მხატვრული ლიტ-რის იდეურ-ემოციური ზემოქმედების გზით, ხელოვნ. ყველა სახეობის გამოყენებით (განსაკუთრებით რადიოს, კინოს, ტელევიზიის მეშვეობით), სამოქალაქო საზეიმო წესჩვეულებათა დანერგვით (მაგ., ქორწინების რეგისტრაციის დროს), რაც რელიგიას ყოფიდან აძევებს. ა. ა-ის ძირითადი მეთოდია დარწმუნება. ა. ა. პრინციპულად განსხვავდება ურელიგიო აღზრდისაგან, რ-იც რელიგ. ცრურწმენებს არც ამკვიდრებს, მაგრამ არც იბრძვის მათ წინააღმდეგ. ასეთი პოზიცია ხელსაყრელია ეკლესიისათვის, რ-იც აქტიურად ავრცელებს რელიგიას; კაპიტალ. საზ-ბის პირობებში ა. ა. ხვდება საეკლესიო ორგანიზაციების მძაფრ წინააღმდეგობას, ხოლო ზოგიერთ ქვეყანაში (მაგ.,

ესპანეთი) სახელმწ. აპარატი აშკარად ებრძვის მას.

**ათენა,** ა თ ე ნ ა  პ ა ლ ა დ ა (Athēna, Pallas, ados), ძვ. ბერძნ. მითოლოგიაში ერთ-ერთი უმთავრესი ღვთაება, ზევსის ასული (ჰესიოდეს ვერსიით, ა. დაბადებულა ზევსის თავიდან), ქალაქების მფარველი (ათენა-პოლიადა), კანონების დამწესებელი და სამართლიანობის დამცველი, არეოპაგის დამაარსებელი. უძველეს მითებში ცის ღვთაებაა, ღრუბლებისა და ელვა-ქუხილის გამგებელი, აგრეთვე ნაყოფიერების ქალღმერთი და ხელოსან ქალთა, განსაკუთრებით კი ფეიქართა, მფარველი (ათენა-ერგანე). ა. გვევლინება აგრეთვე მეცნიერების მფარველ ღვთაებად, სიბრძნის ქალღმერთად. ა. ომის ქალღმერთიცაა (ათენა-პრომაქოსი). მისი სახელი ერქვა ქალაქ ათენს, რ-იც მის წილხვდომილად ითვლებოდა. ა-ს მნიშვნელოვანი ადგილი უჭირავს ბერძნ. ეპოსში, ლიტ-რასა და სახვით ხელოვნებაში. მის სახელზეა აგებული პართენონის ტაძარი. ჩვეულებრივ ა-ს ატრიბუტებია მუზარადი, ფარი და შუბი, აგრეთვე ბუ, ზოგჯერ გველიც (ა-ს კულტში ტოტემიზმის გადმონაშთი). რომაულ მითოლოგიაში ა-ს შეესატყვისება *მინერვა*. პავსანია გადმოგვცემს: „კოლხეთში არის ათენა აზიელის ტაძარი... კოლხები ათენა აზიელს თაყვანს სცემენ" (ელადის აღწერა, III, 24, 5).



ათენა პალადა. მარმარილო. დაახლ. ძვ. წ. 450. აკროპოლისის მუზეუმი. ათენი.

*ო. ლორთქიფანიძე.*

**ათენგენობა,** ქრისტ. დღესასწაული; დაუწესებიათ III–IV სს. მიჯნაზე წამებული ბერძენი მღვდელთმოძღვრის ათენეგენე (ათინოგენ) სებასტიელის მოსახსენიებლად. ა. ფართოდ ყოფილა გავრცელებული საქართველოსა და სომხეთში. განეკუთვნებოდა მოძრავ დღესასწაულთა ციკლს. იმართებოდა ივნის-ივლისში, აღდგომიდან 98-ე დღეს („დღესა ვარდობასა"). ამჟამად შემორჩენილია აღმ. საქართველოს მთაში. ხევსურეთში მას ა-ს ეძახიან, თუშეთში — ათნიგენობას, ზოგან კი იმ ხატის სახელს, სადაც დღეობა იმართება (ლაშარობა, თამარობა, სერობა და ა. შ.). მთიელთა ა-ს სახელწოდების გარდა თითქმის აღარაფერი აქვს საერთო ქრისტ. დღესასწაულთან. ეს არის ტიპობრივი წარმართული დღესასწაული, რ-იც იმართება ივნისის II ნახ. სხვადასხვა დღეს. ა-ის დღესასწაულზე ხალხი შესაწირავითა და სათანადო რიტუალის შესრულებით ცდილობდა ხატის მფარველობა დაემსახურებინა.

*ლიტ.*: კ ე კ ე ლ ი ძ ე  კ., ეტიუდები ძველი ქართული ლიტერატურის ისტორიიდან, [ტ.] 1, თბ., 1956.

*თ. ოჩიაური.*

**ათენეოს ნავკრატიდელი** (Athēnaios ho Naukratitēs), II–III სს. ძვ. ბერძენი მწერალი, რიტორი და გრამატიკოსი. ცხოვრობდა და მოღვაწეობდა ჯერ ნავკრატიდაში, შემდეგ ალექსანდრიასა და რომში. მას ეკუთვნის დიალოგის ჟანრის თხზულება „სოფისტების ნადიმი" (30 წიგნად), რ-მაც ჩვენამდე შემოკლებული რედაქციით (15 წიგნი) მოაღწია. თხზულებაში გადმოცემულია ფილოსოფოსთა, მეცნიერთა და ხელოვანთა საუბარი პრაქტიკული და სულიერი ცხოვრების საკითხებზე. „სოფისტების ნადიმში" მოხსენებულია ძვ. ბერძენი ავტორები, ციტატების სახით შემონახულია ანტ. ხანის მრავალი დაკარგული ძეგლის ფრაგმენტი.

*თხზ.*: Deipnosophistarum libri XV, rec. G. Kaibel, v. 1–3, Lipsiae, 1887–90.

*ლიტ.*: ყ ა უ ხ ჩ ი შ ვ ი ლ ი  ს., ბერძნული ლიტერატურის ისტორია, ტ. 2, თბ., 1949; История греческой литературы, под ред. С. И. Соболевского, т. 3, М., 1960.

ქ. ათენის ხედი.



**ათენი** (Athēnai), დ ი დ ი  ა თ ე ნ ი, საბერძნეთის დედაქალაქი, ქვეყნის პოლიტ., ეკონ. და კულტ. ცენტრი. მდებარეობს ატიკის ნ.-კ. სამხრ. ნაწილში, ეგეოსის ზღვის მახლობლად. „ა-ის" სახელწოდებას ძვ. ბერძნები უკავშირებდნენ ქალაქის მფარველი ქალღმერთის ათენა პალადას სახელს. ა. ნავსადგურ პირეოსსა და გარეუბნებთან ერთად ქმნის დიდ ათენს, რ-ის ფართობია 433,28 *კმ*². მოსახლ. 2,5 მლნ. კაცზე მეტი (1973) — საბერძნ. მოსახლ. თითქმის 30%.

ა. გაშენებულია სამმხრივ მთებით (იმიტოსი, პენტელიკონი, პარნითოსი, ეგალეოსი) შემოფარგლულ დაბლობზე, რ-საც კირქვის ბორცვების ჯაჭვი კვეთს. ბორცვთაგან უმაღლესი ლიკაბეტოსი (დაახლ. 275 *მ*) და აკროპოლისი (დაახლ. 125 *მ*) თავს დაჰყურებენ ქალაქს. ა-ს ჩამოუდის მდ. კიფისოსი და მისი შენაკადი ილისოსი. ა-ში ტიპობრივი ხმელთაშუა ზღვის ჰავაა, ზაფხული ცხელია, ზამთარი — წვიმიანი, იშვიათად მცირე თოვლი და ყინვებიც იცის. ივლ. საშ. ტემპ-რა 27°C, იანვრისა 9°C.

ა-ის თვითმმართველობის ორგანოა მუნიციპალური საბჭო, რ-საც მოსახლეობა 4 წლით ირჩევს. საბჭოში 31 წევრია. საბჭოსთან ერთად ირჩევენ ქალაქის მერსაც.

გადმოცემით, პირველი დასახლებები თანამედროვე ა-ის ტერიტორიაზე ძვ. წ. XVI–XIII სს. გაჩნდა. ა. იყო ძვ. საბერძნ. უდიდესი ეკონ., პოლიტ. და კულტ. ცენტრი, ქალაქ-სახელმწიფო ატიკაში. ძვ. წ. 146-იდან იგი რომის ძალაუფლებას ექვემდებარებოდა, IV ს-იდან–1204-მდე შედიოდა ბიზანტ. იმპერიაში. 1204–1458 ა. *ათენის საჰერცოგოს* დედაქალაქი იყო, ხოლო 1458-იდან ოსმალეთს ეკუთვნოდა. საბერძნ. ეროვნ.-განმათ. აჯანყების (1821–29) შემდეგ ა. საბერძნ. ადმ. და კულტ. ცენტრი გახდა, 1834 დეკ-იდან — დედაქალაქი. 1941 წ. 27 აპრ. ა-ს ჰიტლერელი ოკუპანტები დაეპატრონენ. 1944 წ. 13 ოქტ. კი იგი გაათავისუფლეს საბერძნ. ეროვნ.-განმათ. ფრონტის ჯარებმა (იხ. *საბერძნეთი,* ისტ. ნარკვევი).

ხელსაყრელი გეოგრ. მდებარეობის გამო ა-ს დიდი სატრანსპ. მნიშვნელობა აქვს; იგი ქვეყნის სარკინიგზო, საავტ., საჰაერო (აეროპორტი ელინიკონი) და საზღვ. კვანძია. საბერძნ. საზღვ. ჭიშკარია პირეოსი. ა. მნიშვნელოვანი სამრეწვ. ცენტრია. ქვეყნის დამუშავებითს მრეწველობაში ჩაბმული მოსახლ. 50 %-ზე მეტი დიდ ათენშია თავმოყრილი. ა-ის მრეწვ. იყენებს მთელ ქვეყანაში გამომუშავებული ელექტროენერგიის 80%-ს. იძლევა საბერძნ. სამრეწვ. პროდუქციის დაახლ. 70%-ს. განვითარებულია საფეიქრო, სამკერვალო, ტყავ-ფეხსაცმლის, კვების, ლითონდასამუშ., მეტალ., ქიმ., პოლიგრ., ცემენტის მრეწვ., ხალიჩების ქსოვა. მზადდება კერამ. და ქაშანურის ნაწარმი, სუვენირები. II მსოფლიო ომის შემდეგ მრეწვ. განვითარდა ა-ის გარეუბნებში. აღსანიშნავია ასპროპირგოსის ნავთობგადასამუშ., ელეფსინის მეტალ. ქ-ნები და სკარამანგასის გემთსაშენი. ა. ქვეყნის მსხვილი სავაჭრო-საფინანსო ცენტრია. დიდი ათენის წილად მოდის საბერძნ. იმპორტის 70%, ექსპორტის 40% და მგზავრების გადაყვანის 90%. ა-შია საბერძნ. ორი მსხვილი ბანკი (ეროვნ. და იონიის სავაჭრო).

თანამედროვე ა-ს განუმეორებელ არქიტექტურულ იერს ანიჭებს ანტ. ხელოვნ. ძეგლების, შუა საუკ. ბიზანტ. ხუროთმოძღვრების ნიმუშების და თანამედროვე სტილის ნაგებობათა შერწყმა. ა-ის ცენტრის— *აკროპოლისის* ტერიტორიაზე აღმოჩენილია მიკენისდროინდელი ნამოსახლარი. ძვ. წ. VII ს., როდესაც ქალაქის გეგმა ჩამოყალიბდა, აკროპოლისი იქცა რელიგ. ცენტრად, აგორა — ქალაქის საზ. ცენტრად, არეოპაგის ბორცვი — ქალაქის საბჭოს, ხოლო პინაქსის ბორცვი — სახ. კრების თავშეყრის ადგილად. ძვ. წ. VI ს. ბოლოს და V ს. დასაწყისში ა-ს გალავანი შემოავლეს. აკროპოლისის ანსამბლში შედის შემდეგი ძეგლები: პროპილეონი (ძვ. წ. 437–432, არქიტ. მნესიკლე), ნიკე აპტეროსის ტაძარი (დამთავრდა დაახლ. ძვ. წ. 420, არქიტ. კალიკრატე), პართენონი — აკროპოლისის ძირითადი ნაგებობა (ძვ. წ. 447–438, არქიტ. იქტინე და კალიკრატე), ერექთეიონი (ძვ. წ. 421–406) გარდა ამისა, ა-ში შემონახულია ანტ. ეპოქის ბევრი ძეგლი: დიონისეს თეატრი (მშენებლობა დაიწყო ძვ. წ. VI ს. — დამთავრდა 338–326), პერიკლეს ოდეონი (ძვ. წ V ს., არქიტ. იქტინე), დიპილონი — ქალაქის კარიბჭე, დიპილონის ნეკროპოლისი (ძვ. წ. V–IV სს.), ზევსის ტაძარი (მშენებლობა დაიწყო ძვ. წ. 175–164, არქიტ. კოსუტი, დამთავრდა 129–132); ჰეფესტეიონი (ძვ. წ. V ს. II ნახ.), ლისიკრატეს ქორეგოული ძეგლი (დაახლ. ძვ. წ. 335), „ქარების კოშკი" (ძვ. წ. I ს.), იმპ. ადრიანეს თაღი (II ს.), ჰეროდე ატიკელის თეატრი (160–170), აქ დღესაც იმართება საოპერო სპექტაკლები, თეატრალური ფესტივალები და კონცერტები. შუა საუკ. შემორჩენილია მხოლოდ საეკლესიო არქიტ. ძეგლები: აიოს ელევთერიოს (მც. მეტროპოლია — XI ს., წმ. მოციქულთა (აგორა, XI ს.) და წმ. ნიკოდიმეს (XI ს.) ეკლესიები.

XIX ს-ში არქიტ. ს. კლეანტისის და გერმ. არქიტ. ე. შაუბერტის მიერ შედგენილი რეგულარული გეგმის საფუძველზე შეიქმნა ქალაქის ახალი ცენტრი, შენდა ნეოკლასიციზმის სტილის ბევრი სახ. დანიშნულების შენობა: ძვ. სამეფო სასახლე, (1834–38, ახლანდ. პარლამენტი), ეროვნ. ბ-კა (1832). XX ს. აგებული შენობებიდან აღსანიშნავია ჰილტონ-ოტელი (1959–63), აშშ საელჩოს შენობა (1957–61 ამერ. არქიტექტორთა ჯგუფი, ხელმძღვ. გროპიუსი) და სხვ.

ა-ში არის მეცნ. აკად., უნ-ტი (1837), პოლიტექ. ინ-ტი, უმაღლესი კომერც. სკოლა, პოლიტ. მეცნ. უმაღლესი სკოლა, არქიტ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტი, სამი კონსერვ., ეროვნ. ასტრონ. ობსერვ. (1843), ეროვნ. არქეოლ. მუზეუმი (1874), აკროპოლისის მუზეუმი (1878), აგორის მუზეუმი (1956), ბიზანტ. მუზეუმი (1914) ფერწერის ეროვნ. გალერეა (1900) და სხვ.

**ათენი** ძ ვ ე ლ ი, ქალაქ-სახელმწიფო (პოლისი) ძვ. საბერძნეთში, სამხრ. ატიკაში. ამ რ-ნის არქეოლ. შესწავლა დაიწყო XIX ს. 30-იან წწ-ში. გათხრებმა სისტემატური ხასიათი მიიღო 70–80-ინ წწ-ში, მას შემდეგ, რაც ა-ში საფრ., ინგლ. და გერმ. არქეოლ. ინ-ტები დაარსდა. პოლისის ისტორიის ძირითადი ლიტ. წყაროა არისტოტელეს „ათენის პოლიტი". ა. ნეოლითის ხანიდანაა დასახლებული, ხოლო მიკენურ ხანაში (იხ. *მიკენის კულტურა*),

განსაკუთრებით, ძვ. წ. XIV—XII სს-ში, იგი იქცა საკმაოდ მნიშვნელოვან დასახლებად, რ-ის ძირითადი ნაწილი განლაგებული იყო *აკროპოლისის* ბორცვზე და მის გარშემო. არქეოლ. გათხრების შედეგად აღმოჩენილია ამ ხანის მძლავრი თავდაცვითი კედლები (ე. წ. „პელაზგური კედელი"), საცხოვრ. ნაგებობანი, მეფის (ბასილევსის) სასახლე, სამაროვანი და სხვ.; ა-ის ირგვლივ ატიკის ცალკეული თემების გაერთიანებას (სინოიკიზმი) ტრადიცია მეფე *თესევსს* (დაახლ. ძვ. წ. XIII ს.) მიაწერს. სინამდვილეში გაერთიანება ხანგრძლივი პროცესი იყო და მთელი IX—VIII სს. განმავლობაში მიმდინარეობდა. თესევსსავე მიაწერენ მოსახლეობის დაყოფას *ევპატრიდებად*, *გეომორებად* და *დემიურგებად*. ხელისუფლების სათავეში მოექცა გვაროვნული არისტოკრატია (ევპატრიდები) და ბასილევსი (მეფე), რ-თა ძლიერების ეკონ. საფუძველს მიწათმფლობელობა და საზღვაო ვაჭრობა ქმნიდა. შემდეგ მეფის უფლებები თანდათანობით შეიზღუდა, ხოლო დაახლ. ძვ. წ. XI ს-იდან მეფე *არქონტმა* შეცვალა. ამ დროიდან ა-ს განაგებდა არქონტი და უხუცესთა საბჭო — *არეოპაგი*. ძვ. წ. VII ს. ა-ის ისტორია აღსავსეა მძლავრი სოციალური კონფლიქტებით (წვრილ მესაკუთრეთა გაღატაკება, სავალო მონობის ზრდა და ა. შ.). იყო ხელისუფლების უზურპაციის ცდებიც (ე. წ. კილონის შეთქმულება ძვ. წ. 640). სახალხო მოძრაობის ზრდამ *არისტოკრატია* იძულებული გახადა ძვ. წ. 621 გამოეცა დაწერილი კანონები, რ-ებიც არსებითად ჩვეულებითი სამართლის ფიქსაცია იყო (იხ. *დრაკონის კანონები*). ძვ. წ. VI ს. არისტოკრატიის წინააღმდეგ ბრძოლა *დემოსის* გამარჯვებით დამთავრდა, რასაც ძვ. წ. 594 შედეგად მოჰყვა *სოლონის* რეფორმები: ვალების გაუქმება, სავალო მონობის აკრძალვა, უცხოეთში მონად გაყიდულ ათენელთა სამშობლოში დაბრუნება (ე. წ. „სოლონის სეისახთეა") და ქონებრივი ცენზის დაწესება (ე. წ. ტიმოკრატია). შეიქმნა ახალი სახელმწ. ორგანო „ოთხასთა საბჭო". მიუხედავად რეფორმებისა, ა-ში კლასობრივი ბრძოლა მწვავდებოდა, რასაც საბოლოოდ პოლიტ. გადატრიალება მოჰყვა. ძვ. წ. 560 ა-ში დამყარდა *პისისტრატეს* ტირანია. მას თავდაპირველად მხარს უჭერდნენ წვრილი მიწათმფლობელები (დიაკრიები) და ქალაქის ღარიბი მოსახლეობა. პისისტრატემ ევპატრიდებს მიწები ჩამოართვა და ღარიბ გლეხობას გაუნაწილა. მანვე დააწესა სახელმწ. სესხი გლეხობისთვის, შემოიღო სახელმწ. გადასახადი (შემოსავლის მეათედი), შექმნა მუდმივი არმია, გამსვლელი სასამართლოები. ამ დროისათვის ა. იქცა უდიდეს საზღვაო სახელმწიფოდ, დაიპყრო ჰელესპონტის მისადგომები, დააარსა ახალშენები და გზა გაიკაფა შავი ზღვისაკენ. ქალაქში აყვავდა ვაჭრობა-ხელოსნობა, განსაკუთრებით გაითქვა სახელი ე. წ. შავფიგურებიანმა მხატვრულმა კერამიკამ. ძვ. წ. VI ს. II ნახევარში ა-მა სავაჭრო-ეკონ. ურთიერთობა გააბა კოლხეთთან, რასაც მოწმობს ატიკური შავფიგურებიანი და შავლაქიანი კერამიკის აღმოჩენა საქართველოში, აგრეთვე ნუმიზმატიკური მასალა. ამ დროს ა-ში მოღვაწეობდნენ კოლხი ხელოსნებიც (ა-ში აღმოჩენილია ძვ. წ. VI ს. მეორე ნახ. შავფიგურებიანი ჰიდრია წარწერით: „კოლხმა გამაკეთა", აგრეთვე შავფიგურებიანი ამფორა წარწერით „კოლხმა მომხატა"). პისისტრატესა და მისი მემკვიდრეების დროს ა-ში აშენდა *აგორას* საკულტო და საზ. შენობების კომპლექსი, წყალსადენი და სხვ.; შეიქმნა თეატრი, ჩაიწერა „ილიადა", „ოდისეა".

ტირანიის დამხობის შემდეგ (ძვ. წ. 510) ა-ში ახალი ძალით იფეთქა კლასობრივმა ბრძოლამ, რასაც შედეგად მოჰყვა *კლისთენეს* რეფორმები (ძვ. წ. 509): საგვარეულო ფილეების გაუქმება და ატიკის ტერიტ. ახლებური დანაწილება. ა. და მისი მიდამოები გამოიყო ცალკე ოლქად, რ-იც თავის მხრივ 10 ტრიტიად დაიყო. პირველადი ადმ. ერთეული იყო სასოფლო თემი — *დემი*. „ოთხასთა საბჭო" „ხუთასთა საბჭომ" შეცვალა. შეიქმნა მმართველობის ახალი ორგანო — *სტრატეგოსთა* კოლეგია. ახალი პოლიტ. წყობილების დასაცავად შემოიღეს *ოსტრაკიზმი*. ძვ. წ. V ს. 90-იანი წწ. დასასრულს ა. *ბერძენ-სპარსელთა ომის* (ძვ. წ. 500—449) ასპარეზად იქცა. 490 ათენელებმა მარათონთან დაამარცხეს სპარსელები. 480 სპარსელებმა მოახერხეს ატიკის დალაშქვრა: აიღეს და გაძარცვეს, ხოლო შემდეგ 479 თითქმის მთლიანად დაანგრიეს და გადაწვეს ა., რ-იც, მიუხედავად ამისა, მაინც სათავეში ედგა ბერძნების ბრძოლას სპარსელთა წინააღმდეგ და გაიმარჯვა კიდეც. ა. იყო მეთაური ელინთა გაერთიანებული ფლოტისა, რ-იც ცნობილია ათენის საზღვაო კავშირის სახელით. ომის შემდეგ ა. გახდა ბერძნ. სამყაროს აღიარებული მეთაური, მოკავშირეები კი მის ქვეშევრდომებად იქცნენ. საზღვაო კავშირის საერთო ხაზინა, რ-იც მოკავშირეთა ყოველწლიური შესატანისაგან იქმნებოდა, კუნძულ დელოსიდან ა-ში გადაიტანეს. ათენელები ხაზინას საკუთარი მიზნებისათვის იყენებდნენ და ომში მოპოვებულ მდიდარ ნადავლთან ერთად ესეც უწყობდა ხელს ა-ის ეკონომიკის აღორძინებას და წინსვლას. ომიანობის შემდეგ ა-ში საგრძნობლად გაიზარდა მონების რიცხვი (უპირატესად ტყვეების ხარჯზე), რაც მონათმფლობელური მეურნეობის სწრაფი ზრდის საწინდარი იყო. ბერძენ-სპარსელთა ომების შემდგომი ხანა ა-ის ეკონომიკის წამყვანი დარგების — სოფ. მეურნ. და ხელოსნური წარმოების აყვავების ხანაა. ომის დროს და მის შემდეგ კიდევ უფრო გამძაფრდა ბრძოლა დემოსსა და არისტოკრატიას შორის, საბოლოოდ ეს ბრძოლა დემოსის გამარჯვებით დამთავრდა. ძვ. წ. V ს. შუა წლებისათვის ამას მოჰყვა მონათმფლობელური დემოკრატიის ჩამოყალიბება, რ-ის აყვავებაც *პერიკლეს* მმართველობას ემთხვევა. ამ დროს არსებითად დასრულდა ა-ის სახელმწიფოს დემოკრატიზაციის პროცესი: უმაღლესი ხელისუფლება მოქალაქეთა საერთო კრებას გადაეცა, ხოლო უმაღლესი აღმასრულებლის ფუნქციები 10 სტრატეგოსს დაეკისრა, გაუქმდა ქონებრივი ცენზი და სხვ.; პერიკლეს რეფორმებმა რიგით მოქალაქეს გზა გაუხსნა სახელმწიფოს მართვა-გამგეობისაკენ. მაგრამ მოქალაქედ ითვლებოდა მხოლოდ ის, ვინც დედითაც და მამითაც ათენელი იყო. მოქალაქეობის უფლებას მოკლებული იყვნენ *მეტეკები*, მონები, ქალები, მოზარდები. პერიკლეს მმართველობის დროს ა. და მისი ნავსადგურები პირეოსი და ფალერონი ერთმანეთს მძლავრი კედლებით დაუკავშირდა; არქიტ. *ჰიპოდამეს* გეგმით თითქმის ხელახლა გაშენდა პირეოსი; შეიქმნა აკროპოლისის ხუროთმოძღვრული ანსამბლი, რ-ის უმთავრესი ნაგებობებია საზეიმო შესასვლელი (პროპილეონი), ნიკე აპტეროსის, პართენონის, ერექთეიონის დიდებული ტაძრები, მუს. დარბაზი (ოდეიონი) და სხვ.; პერიკლეს დროს ა-ში მოღვაწეობდნენ გამოჩენილი ბერძენი მოქანდაკეები და ხუროთმოძღვრები ფიდია, იქტინე და კალიკრატე, ისტორიკოსი ჰეროდოტე, ფილოსოფოსები ანაქსაგორა, სოკრატე, ტრაგიკოსები სოფოკლე, ევრიპიდე, ესქილე, კომედიოგრაფი არისტოფანე და მრავალი სხვ.

ძვ. წ. V—IV სს. არის ა-ისა და ძვ. საქართველოს (უპირატესად კოლხეთის) გაცხოველებული სავაჭრო-ეკონ. და კულტ.



ათენი. პართენონი. იქტინე და კალიკრატე. ძვ. წ. 447—438.

ურთიერთობის ხანა, რასაც ადასტურებს ჩვენში ნაპოვნი მრავალრიცხოვანი ათენური ნაწარმი (უმთავრესად კერამიკა).

ძვ. წ. 431—404 ა. ებრძოდა არისტოკრატიულ სპარტას და მის მოკავშირეებს (ე. წ. *პელოპონესის ომი*), მაგრამ დამარცხდა და საბოლოოდ დაკარგა ბერძნული სამყაროს ჰეგემონობა. ძვ. წ. 338 იგი მაკედონიის, ხოლო შემდეგ რომის (146-იდან) ძალაუფლებას დაემორჩილა. ძვ. წ. 86 ქალაქი რომაელებმა აიღეს და გაძარცვეს, მაგრამ გაითვალისწინეს ა-ის დიდი კულტ.-ისტ. წარსული და „თავისუფლება" შეუნარჩუნეს, დაუტოვეს თვითმმართველობა და გადასახადებისაგან გაათავისუფლეს. ა. დარჩა კულტ. და მეცნ. ცენტრად. მდიდარი რომაელები განათლებას ა-ში სრულყოფდნენ. რომაელი იმპერატორები (განსაკუთრებით *ადრიანე*) მფარველობდნენ ა-ს. მათ ააშენეს ტაძრები (ზევსის, ჰერასი), ბ-კა, გიმნასიონი. III ს. დაიწყო ა-ის სრული დაქვეითება.

*ლიტ.*: Бузескул В. П., «Афинская полития» Аристотеля как источник для истории гос. строя Афин до конца V в. до н. э., Хар., 1895; Колобова К. М., Древний город Афины и его памятники, Л., 1961. *ო. ლორთქიფანიძე.*

**ათენი** (Athēna), ისტ. ნავსადგური შავი ზღვის სამხრ.-აღმ. სანაპიროზე. სამეცნ. ლიტ-რაში გაიგივებულია ახლანდ. ქ. ფაზართან (თურქეთი). პირველად მოიხსენიება II ს. ბერძენი ავტორის არიანე ფლავიუსის „პერიპლუსში". არიანეს ცნობით, მის დროს აქ ქალღმერთ ათენას ბერძნული ტაძარი და მიტოვებული ციხესიმაგრე ყოფილა. ა-ს ციხეს ნავსადგურ რიზუსის აღმ-ით იხსენიებს II ს. ბერძენი ავტორი კლავდიუს პტოლემაიოსი. ტაძრისა და ციხესიმაგრის აგებას ვარაუდობენ ძვ. წ. V ს. მეორე ნახევარში (40—30-იან წწ.), როდესაც პერიკლეს მიერ ჩატარებული ღონისძიებების შედეგად შავი ზღვის სამხრ.-აღმ. სანაპიროზე საგრძნობლად გაძლიერდა ათენის სახელმწიფოს პოლიტ. და ეკონ. გავლენა. ზოგიერთი მკვლევარი (კ. მიულერი და სხვ.) ა-ს აიგივებს ძველ ქალაქ ლიმნესთან. ფიქრობენ, რომ ქალ-

ათენი. აკროპოლისი. რეკონსტრუქცია.



ღმერთ ათენას ტაძარი და ციხესიმაგრე ათენელებს უნდა აეგოთ ბერძენთა ძველი ემპორიონის ადგილას.

*წყარო*: ა რ ი ა ნ ე ფლავიუს, მოგზაურობა შავი ზღვის გარშემო, ნ. კეჭაღმაძის გამოც., თბ., 1961.

*ლიტ*.: И н а д з е М. П., Причерноморские города древней Колхиды, Тб., 1968. *მ. ინაძე*.

**ათენის აჯანყება 1909,** ათენის გარნიზონის აჯანყება 28 აგვ.; სათავეში ედგა საბერძნ. ბურჟ.-ნაციონალისტური ორგანიზაცია „სამხედრო ლიგა“. აჯანყების მიზეზი გახდა ბურჟ. და მოსახლეობის ფართო ფენების უკმაყოფილება მთავრობის პოლიტიკით (მთავრობამ მხარი არ დაუჭირა კ. კრეტის პარლამენტის გადაწყვეტილებას ამ კუნძულის საბერძნეთთან შეერთების შესახებ) და ქვეყნის მძიმე ფინანსური მდგომარეობა. „სამხედრო ლიგამ“ მთავრობას მოსთხოვა სახელმწ. რეფორმის გატარება და არმიიდან და ფლოტიდან სამეფო საგვარეულოს წარმომადგენელთა დათხოვნა. მთავრობამ ამ მოთხოვნას უარით უპასუხა. ამას მოჰყვა ათენის გარნიზონის აჯანყება, რ-საც მხარი დაუჭირეს მთელ რიგ პროვინციებში. მეფე იძულებული გახდა დაეკმაყოფილებინა ლიგის ზოგიერთი მოთხოვნა.





არქაული ათენური ტეტრადრაქმა. ძვ. წ. VI—IV სს.

**ათენის საყოველთაო გაფიცვა 1943,** მოხდა თებერვალ-მარტში. მიმართული იყო გერმ. ოკუპანტების წინააღმდეგ. ა. ს. გ-ის საბაბი გახდა ფაშისტების საიდუმლო მითითება (30 იანვ.) საბერძნეთის ქალაქების მოსახლეობის იძულებით სამუშაოზე გაყვანისა და ბერძენი მუშების გერმანიაში გაგზავნის შესახებ. გაფიცვა დაიწყო საბერძნ. კომპარტიისა და ეროვნ.-განმათ. ფრონტის (ეამ) მოწოდებით. ათენის დემონსტრაციაში 24 თებ. მონაწილეობდა 100 ათასი კაცი, ხოლო 5 მარტს ათენსა და პირეოსში — 300 ათასი. მათ წინააღმდეგ გამოიყვანეს პოლიცია და საოკუპაციო ჯარები. გაფიცულებმა იერიშით აიღეს შრომის სამინისტროს შენობა და გაანადგურეს გერმანიაში გასაგზავნთა სიები. შეტაკების დროს დაიღუპა 18 კაცი, 100-ზე მეტი დაიჭრა. სალონიკიში, სპარტასა და სხვ. მომხდარი გამოსვლების შედეგად გერმ. ხელისუფალნი იძულებულნი გახდნენ უარი ეთქვათ თავიანთ განზრახვაზე.

**ათენის საჰერცოგო,** ა თ ე ნ-თ ე ბ ე ს ს ა ჰ ე რ ც ო გ ო, ფეოდ. სახელმწიფო საბერძნეთში (1204—1458). დააარსეს IV ჯვაროსნული ლაშქრობის მონაწილე ფრანგმა ფეოდალებმა. შედიოდა *ლათინთა იმპერიაში*. მოიცავდა ატიკას, ბეოტიას, მეგარას, კ-ებს ეგინასა და სალამინს. ა. ს. თავდაპირველად ეპყრა ბურგონულ (ფრანგულ) დე ლა როშების დინასტიას (1205—1311), შემდეგ (1311—88) კატალონიელებმა (არაგონების დინასტია) იგდეს ხელთ, ხოლო 1388—1458 აქ ფლორენციული გვარის აჩაიუოლების წარმომადგენლები გაბატონდნენ. ა. ს-ში დას. ევროპული ტიპის ფეოდალური იერარქიული სისტემა არსებობდა. 1458 საჰერცოგო თურქების სულთანმა *მეჰმედ II-მ* დაიპყრო.





«ახალი სტილის» ათენური ტეტრადრაქმა. ძვ. წ. III—II სს.

*ლიტ*.: История Византии, т. 3, М., 1967; M i l l e r W., The Latins of the Levant A history of frankish Greece, L., 1908; მ ი ს ი ვ ე, Essays on the Latin Orient, Camb., 1921.

**ათენური აღზრდა,** აღზრდის სისტემა, რ-იც ჩამოყალიბდა ძვ. წ. VII—V სს. ათენში. უფრო მრავალმხრივი იყო, ვიდრე *სპარტანული აღზრდა,* ფიზ. აღზრდასთან ერთად ითვალისწინებდა გონებრივ, ზნეობრივ და ესთეტ. აღზრდას. ამ სისტემიდან გამორიცხული იყო შრომითი აღზრდა, რადგან შრომა მხოლოდ მონას ევალებოდა. თვით სიტყვა „სკოლა“ (scholē — სიტყვასიტყვით — მოცალეობა) გულისხმობდა ფიზ. შრომისაგან თავისუფლებას. ათენელი გოგონები მხოლოდ საშინაო აღზრდას იღებდნენ, ხოლო ვაჟები 7-იდან — 22—23 წლამდე სწავლობდნენ სკოლებში (გრამატიკოსთა სკოლა, მეკითარეთა სკოლა, პალესტრა, გიმნასიონი და ეფებია). ა. ა-ის სისტემა მკაფიოდ გამოხატული კლასობრივი (მონათმფლობელური) ხასიათისა იყო.

**ათენური ტეტრადრაქმა,** ქ. ათენში მოჭრილი ვერცხლის ოთხდრაქმიანი მონეტა. გვხვდება ორი სახის: არქაული და ე. წ. ახალი სტილისა. არქაული ა. ტ. (საშ. წონა 17,44 *გ*) ძვ. წ. VI—IV სს-ში საერთაშორისო ფულადი ერთეულის როლს ასრულებდა. მონეტის შუბლზე გამოსახულია ქალღმერთ ათენას პროფილი, ზურგზე — ბუ, ქალაქის მფარველი წმინდა ფრინველი. საქართველოში აღმოჩენილია დმანისისა და მწვანე კონცხის მიდამოებში. ძვ. წ. 229 დაიწყო „ახალი სტილის“ ა. ტ-ის მოჭრა. იგი არქაულისაგან განსხვავდება ფაქტურით, ნახაზის სირთულითა და ზედწერილების სიუხვით. მონეტის შუბლზე გამოსახულია ფიდიას ათენას ქანდაკების თავი. საქართველოში ძვ. წ. II ს. ა. ტ. აღმოჩენილია სოხუმსა და ვანში. *გ. დუნდუა*.

**ათენური ფილოსოფია,** იხ. *ატიკური ფილოსოფია*.

**ათერინისებრნი** (Atherinidae), თევზების ოჯახი *კეფალისნაირთა* რიგისა. ცნობილია 140-მდე სახეობა. ამათგან უმრავლესობა 15 *სმ*, ზოგი — 30 *სმ*-მდე სიგრძისაა. ბინადრობენ ტროპიკულ და სუბტროპიკულ, ზოგჯერ ზომიერი ზონის ზღვებში, იშვიათად — მტკნარ წყალსატევებში. სსრკ-ში — აზოვის, შავსა და კასპიის ზღვებში — გვხვდება ა-თა 3 სახეობა. შავი ზღვიდან ისინი შემოდიან საქართვ. მდინარეებშიც. ცოცხლობენ 6 წლამდე. ტოფობენ ზაფხულობით სანაპირო ზონაში. იკვებებიან მცირე ზომის უხერხემლო ცხოველებით, თავის მხრით, ა. მრავალი სარეწაო თევზის საკვებია. ა-თა ზოგ სახეობას სარეწაო მნიშვნელობა აქვს. *ვ. შარვაშიძე*.

**ათერომა** (ბერძნ. athēra — ფაფა და ...*ომა*), კეთილთვისებიანი სიმსივნისებრი წარმონაქმნი. ვითარდება კანში ან კანქვეშა ქსოვილში ქონის ჯირკვლის გამომტანი სადინარის დახშობის შედეგად. ა-ის შიგთავსი ფაფისებრია, შეიცავს ამორფულ და კრისტალურ ცხიმოვან ნივთიერებებს და ეპითელიუმურ უჯრედებს. ა. უმეტესად თავის ან კისრის მიდამოში ჩნდება. მკურნალობა ქირურგიულია.

**ათეროსკლეროზი** (ბერძნ. athēra — ფაფა და *სკლეროზი*), გულსისხლძარღვთა სისტემის ქრონ. დაავადება. *არტერიოსკლეროზის* ყველაზე გავრცელებული ფორმა, უპირატესად ხანდაზმულთა ავადმყოფობაა, ამასთან, უფრო ხშირად მამაკაცებს ემართებათ. ახასიათებს არტერიების სისტემური დაზიანება: არტერიის კედელი სქელდება, მკვრივდება, კარგავს მოქნილობას, სანათური ვიწროვდება, რის შედეგადაც ირღვევა ორგანოთა სისხლით მომარაგება. ა. უფრო ინტენსიურად იმ უბნებში გამოვლინდება, რ-ებიც სისხლის ნაკადის მეტ მექან. ზემოქმედებას განიცდის. ა-ის განვითარებას ხელს უწყობს და მის მიმდინარეობას ამძიმებს ჰიპერტონიული დაავადება. ა-ის დროს არტერიების კედლებში აღინიშნება ორი თანამიმდევრული პროცესი: ფაფისებრი დაშლა და შემაერთებელი ქსოვილის გამრავლება. თავდაპირველად არტერიის კედელში ჩნდება ლორწოს მსგავსი ნივთიერება და არტერიების შიგნითა გარსის შუამდებარე სუბსტანცია შესივდება; ამას მოჰყვება ლიპოიდების (ქოლესტერინის) დაგროვება და არტერიის შიდა ზედაპირზე მოყვითალო ფერის ლაქებისა და ზოლების გაჩენა. შემდგომ შემაერთებელი ქსოვილის გამრავლებისა და გაკირვის გამო ეს ლაქები მოთეთრო ფერს იღებს, მკვრივდება და არტერიის სანათურში ღილოვით შეიზნიქება. ამ ღილების დაშლის შემდეგ ჩნდება ჯერ წყლული, მერე კი თრომბი. ყოველივე ამის გამო არტერიის შიდა ზედაპირი უსწორმასწოროა, სანათური შევიწროებულია ან პირიქით, რამდენადმე გაგანიერებული (ფილტვის ღეროს ა.), ზოგჯერ ვითარდება *ანევრიზმა*. წვრილ არტერიებში ჭარბად მრავლდება შემაერთებელი ქსოვილი, სანათური ვიწროვდება და ზოგჯერ სრულიად იხშობა. განსაკუთრებით მძიმე შედეგები მოსდევს აორტის, გულის, თავის ტვინის, ნაწლავებისა და ქვედა კიდურების არტერიების ა-ს. გულის მკვებავი არტერიების ა. იწვევს გულის უკმარობას, მიოკარდიუმის ინფარქტს და სხვ., თავის ტვინის არტერიებისა — ტვინის დარბილებას, ტვინში სისხლის ჩაქცევას, თავის ტვინის ქერქის ატროფიას და გონებაჩლუნგობას; ჯორჯლისა და ქვედა კიდურების არტერიებისა — შესაბამისად ნაწლავებისა და კიდურების განგრენას. ა-ის მიზეზი და განვითარების მექანიზმი საბოლოოდ დადგენილი არ არის, დიდ როლს თამაშობს ნივთიერებათა ცვლის მოშლა, რაც ასაკთან ერთად ყველა ქსოვილსა და ორგანოში, კერძოდ, სისხლსა და სისხლძარღვებში ვითარდება. ნივთიერებათა ცვლის დარღვევა აძლიერებს არტერიების კედლების შეღწევადობას, რასაც მოჰყვება სისხლის პლაზმაში არსებულ ცილოვან, ცხიმოვან და ნახშირწყლოვან ნივთიერებათა დაგროვება არტერიების კედლებში; მათში არსებული მგრძნობიარე ნერვული დაბოლოებები ღიზიანდება და ვითარდება არტერიულ სისხლძარღვთა სპაზმი, რ-იც, თავის მხრით, კიდევ უფრო აღრმავებს დისტროფიულ ცვლილებებს. ა-ის განვითარებაში არსებითი მნიშვნელობა აქვს ფსიქიკურ ტრავმას, ცხოვრების დაძაბულ რიტმს, მავნე ჩვევებს (თამბაქოს წევა, ლოთობა) და სხვ.; ა-ის განვითარებას ხელს უწყობს აგრეთვე შაქრიანი დიაბეტი, სიმსუქნე, ნიკრისის ქარი, ნაღველკენჭოვანი დაავადება, ხოლო ცხოველური ცხიმებითა და ნახშირწყლებით გადატვირთვა და ვიტამინებით ღარიბი კვება ა-დმი განაწყობს ორგანიზმს. ა-ის პროფილაქტიკისა და მკურნალობისათვის საჭიროა ნივთიერებათა საერთო ცვლის მოწესრიგება, ვიტამინებით მდიდარი, მრავალფეროვანი კვება, განტვირთვის დიეტა, გონებრივი და ფიზ. შრომის შეხამება, ფიზ. ვარჯიში და სუფთა ჰაერზე ყოფნა. სათანადო ჩვენებათა დროს ავადმყოფს ენიშნება კომპლექსური მკურნალობა (მედიკამენტები, დიეტა, სამკურნ. ფიზკულტურა, ფიზიოთერაპია, ჰორმონული პრეპარატები და სხვ.).

*ლიტ*.: ჟ ღ ე ნ ტ ი ვ., ავადმყოფობათა სტრუქტურული საფუძვლები, თბ., 1968; Д а в ы д о в с к и й И. В., Г у л и н а Л. А., Проблема атеросклероза, «Архив патологии», 1961, т. 23, № 1, с. 3; М я с н и к о в А. Л., Гипертоническая болезнь и атеросклероз, М., 1965.

*ი. ტატიშვილი*.

**ათეტოზი** (ბერძნ. athetos — არამდგრადი), უნებლიე მოძრაობის თავისებური ფორმა; ნელი, ერთი კუნთიდან მეორეზე გარდამავალი კრუნჩხვა, წააგავს ჭიაყელას მოძრაობას. უფრო ძლიერად არის ხოლმე გამოხატული კიდურებზე (ხელის მტევანი, ტერფი), შედარებით სუსტად — სახეზე და ტორსის ზემო ნაწილში. ვითარდება თავის ტვინის (კერძოდ, ზოლიანი სხეულის) დაზიანების შედეგად. ა-ს აძლიერებს გაღიზიანება, ემოციები და აქტიური მოძრაობა. ფიზ. და სულიერი სიმშვიდის დროს ა. ნელდება, ძილში კი ქრება. ძნელად იკურნება.

*ნ. ქავთარაძე*.

**ათეული,** 1). საანგარიშო ერთეული, რ-იც ათ ცალს შეიცავს (მაგ. ა. წელი, ა. კვერცხი); 2). 5—10 ჯარისკაცისაგან შემდგარი

პირველადი საჯარისო ქვეგანაყოფი. ა-ს, როგორც წესი, სერჟანტი მეთაურობს. რამდენიმე ა. ოცეულს შეადგენს. ა. შედის მოტომსროლელ (ქვეით), მესანგრეთა, მეკავშირეთა და სხვ. ოცეულებში. მოტომსროლელი ა. ბრძოლაში ოცეულის შემადგენლობაში მოქმედებს, დაზვერვაში, სალაშქრო და საყარაულო დაცვაში კი შეუძლია დამოუკიდებელი ამოცანაც გადაწყვიტოს; 3). მომკილის საზომი ერთეული, კალოზე გადასაზიდად გამზადებული, სახელდახელოდ ერთად დაზვინული ათიოდე ძნა.

**ათეშგაჰი** (სპარს. ათეშ — ცეცხლი და გაჰ — ადგილი), ცეცხლთაყვანისმცემელთა (იხ. *მაზდეანობა*) ტაძარი, ც ე ც ხ ლ ი ს ს ა გ ზ ე ბ ე ლ ი (ძვ. ქართ. წყაროებით). განსაკუთრებით გავრცელებული იყო III—VII სს. ირანში. ძვ. ქართული წყაროების მიხედვით, ა-ები საქართველოშიც აუგიათ (ნიქოზში, ლოპოტის ხევში, ნეკრესში, მცხეთაში და სხვ.). თბილისში შემორჩენილია შუა საუკუნეებში აგებული ა. (ცნობილია „ათეშგას" სახელწოდებით).

**ათვლის სისტემა** ფ ი ზ ი კ ა შ ი, სხეულთა უცვლელი სისტემა, რ-ის მიმართაც განისაზღვრება გამოსაკვლევი სხეულის მდებარეობა (ან ხდომილობის ადგილი) და რ-შიც აღინიშნება დროის სათანადო მომენტი. ა. ს-თან უძრავად აკავშირებენ კოორდინატთა სისტემას, მაგ., მართკუთხა კოორდინატთა სისტემას. შერჩეული კოორდინატთა სისტემის მიმართ მოძრავი მატერიალური წერტილის მდებარეობას ან ხდომილობის ადგილს განსაზღვრავენ სამი კოორდინატით. ამავე დროს, სისტემა უნდა იყოს ქრონომეტრიზებული, ე. ი. მომარაგებული უნდა იყოს „საათებით", რ-თა მეშვეობით განისაზღვრება მოძრავი სხეულის სივრცეში სხვადასხვა მდებარეობების შესაბამისი დროის მომენტები. *კინემატიკის* თვალსაზრისით მოძრაობის შესწავლა შეიძლება ნებისმიერ ა. ს-ში, მაგრამ მექანიკის მრავალი ამოცანის ამოხსნისას განსაკუთრებული უპირატესობა ენიჭება სისტემათა ერთ კლასს, რ-ის მიმართ მექან. კანონებს უმარტივესი სახე აქვს. ესენია ე. წ. ათვლის ი ნ ე რ ც ი უ ლ ი სისტემები, ისეთი სისტემები, რ-ის მიმართ მართებულია ნიუტონის პირველი კანონი, ე. ი. რ-ის მიმართ იზოლირებული სხეული თანაბრად და წრფივად მოძრაობს. ფარდობითობის თეორიაში ამ პირობას ემატება მეორე—სინათლის სიჩქარე ასეთ ა. ს-ებში მუდმივი უნდა იყოს. საკმაოდ დიდი სიზუსტით ინერციულ სისტემად შეიძლება მივიღოთ *სამყაროს ჰელიოცენტრული სისტემა,* რ-ის სათავე მზის ცენტრშია, ხოლო ღერძები მიმართულია სამი უძრავი ვარსკვლავისაკენ. ყოველი ა. ს., რ-იც ინერციული სისტემის მიმართ თანაბრად და წრფივად მოძრაობს, თვითონაც ინერციულია. ერთი ინერციული ა. ს-ის მიმართ პროცესის აღწერიდან მეორის მიმართ მის აღწერაზე გადასვლა ხდება *ლორენცის გარდაქმნის* ფორმულებით.

**ათისთავი,** 1. მშენებლობაზე — მუშათა მცირე ჯგუფის უფროსი. 2. საქართველოში 1905 რევ. დროს — სოფელში უბნის ხელმძღვანელად არჩეული პირი. 3. ძვ. საქართველოში — რაიმე შემოსავლის ერთი მეათედი ნაწილი (ნაათალი); „ღალის ათისთავი რაც ავიდეს, სამი წილი მოურავსა და ხასადარსა და მეოთხედი სახლთხუცესსა და მდივნებსა" (ქართული სამართლის ძეგლები, ი. სურგულაძის გამოც., 1970, გვ. 617).

*ი. სურგულაძე.*

**ათიძთა,** სოფელი აფხ. ასსრ გაგრის საქალაქო საბჭოში (ბზიფის სოფსაბჭო), მდ. ბზიფის მარჯვ. ნაპირზე, თბილის—სოჭის რკინიგზის ხაზზე. ზ. დ. 40 *მ,* შავი ზღვიდან 8 *კმ,* გაგრიდან 16 *კმ*; მ. კალინინის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა სოფ. ბზიფში (2,5 *კმ*).

**ათლეტიკა,** 1. ძვ. საბერძნეთში ფიზ. ვარჯიშით ძალისა და სხვა ფიზ. თვისებათა განვითარების ხელოვნება. სპორტის სახეობათა პირობითი კლასიფიკაციის მიხედვით თანამედროვე ა-ს მიეკუთვნება *მძლეოსნობა* და *ძალოსნობა*. 2. საცირკო ხელოვნ. ჟანრი. ძალისმიერი ფანდების დემონსტრაცია (შტანგის, ადამიანის ან ცხოველის აწევა და სხვ.). თავდაპირველად ასეთი ნომრები სახალხო დღესასწაულებზე სრულდებოდა, XIX ს-ში საცირკო წარმოდგენების პროგრამაში შეიტანეს. საბჭ. ცირკში ა-ის ჟანრი 30-იანი წწ-იდან დამკვიდრდა.

*ვ. სამსონაძე.*

**ათნოხი,** სოფელი დუშეთის რ-ნში (გუდამაყრის სოფსაბჭო), მდ. გუდამაყრის არაგვის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 1600 *მ,* დუშეთიდან 50 *კმ,* საქართვ. სამხ. გზიდან 17 *კმ*; გუდამაყრის კოლ-ბა (მეცხოველეობა). რვაწლ. სკოლა სოფ. კიტოხში (2 *კმ*).

**ათობითი სისტემა თვლისა,** იხ. სტ. *თვლის სისტემა.*

**ათონი,** იხ. *აიონ-ოროსი.*

**ათონის აქტები,** ათონის მთაზე არსებული მონასტრებისადმი გაცემული სიგელ-გუჯრების, სასამართლოს დადგენილებებისა და სხვ. საბუთების საერთო სახელწოდება. ბიზანტიისა და ზოგიერთი სხვა ქვეყნის, მ. შ. საქართველოს ისტორიის კვლევისას ამ აქტებს, როგორც ისტ. წყაროს, განსაკუთრებული მნიშვნელობა აქვს. ათონის ივერთა მონასტრის აქტები (ქართული თარგმანითა და გამოკვლევითურთ) გამოაქვეყნა ს. ყაუხჩიშვილმა „გეორგიკის" VIII ტომში (1970).

**ათონის ბრძოლა 1807,** ბრძოლა ეგეოსის ზღვაში, ათონის ნ.-კ-თან, ვიცე-ადმ. დ. სენიავინის რუსულ (10 სახაზო ხომალდი, 754 ზარბაზანი) და კაფუდან-ფაშა სეიდ-ალის თურქ. (9 სახაზო ხომალდი, 5 ფრეგატი, 3 კორვეტი, 2 დამხმარე გემი, 1196 ზარბაზანი) ესკადრებს შორის. გაიმართა 19 ივნ. (იხ. *არქიპელაგის ექსპედიციები* რუსეთის ფლოტისა). 10 ივნ. თურქ. ესკადრა დარდანელის სრუტიდან გავიდა. სენიავინი შიშობდა, რომ სეიდ-ალი გადამწყვეტ ბრძოლას თავს აარიდებდა და სრუტეში დაბრუნდებოდა. ამიტომ კ. ტენედოსზე (ფლოტის ბაზა) გარნიზონის დასახმარებლად რამდენიმე ხომალდი დატოვა, თვითონ კი 14 ივნ. ესკადრით დას-კენ გაემართა და კ. იმროზთან მტერს უკან დასახევი გზა გადაუჭრა. თურქებმა ტენედოსზე 6-ათასიანი დესანტი გადასხეს, იმროზთან ბრძოლას კი სეიდ-ალიმ თავი აარიდა და სამხრ.-დასით დაიხია. 19 ივნ. სენიავინმა მტერი კ. ლემნოსთან აღმოაჩინა და შეუტია. რუს. ესკადრა მოქმედებდა ორ-ორ ხომალდიანი ტაქტიკური ჯგუფებით, რ-თაც იერიში მიჰქონდათ მტრის საფლაგმანო ხომალდებზე. თურქები სასტიკად დამარცხდნენ (დაკარგეს 3 სახაზო ხომალდი, 4 ფრეგატი, 1 კორვეტი, ათას კაცზე მეტი დაიღუპა და დაიჭრა, 774 ტყვედ ჩავარდა; რუსებმა დაკარგეს 261 კაცი). 25 ივნ. რუს. ესკადრა კ. ტენედოსზე დაბრუნდა და თურქ. დესანტი აიძულა დანებებულიყო.

**ათონის ივერთა მონასტერი,** ძვ. ქართ. მწერლობისა და კულტ. უმნიშვნელოვანესი კერა ათონის მთაზე (იხ. *აიონ-ოროსი*), ქალკედონის ნ.-კ-ზე (საბერძნეთი). დაარსდა 980—983. მისი შექმნა დაკავშირებულია *იოანე მთაწმიდლისა* და *თორნიკე ერისთავის* მოღვაწეობასთან. ამ უკანასკნელმა ბარდა სკლიაროსის ლაშქრის დამარცხების შემდეგ (979) ხელთ იგდო დიდძალი ნადავლი, რ-იც ა. ი. მ-ის მშენებლობას მოახმარა. მონასტრის ხუროთმოძღვრულ კომპლექსში მრავალი სხვადასხვა დანიშნულების ნაგებობა შედიოდა, მ. შ. „დიდი ეკლესია" — გუმბათოვანი ტაძარი, რ-იც საუკუნეთა მანძილზე მრავალჯერ გადაკეთდა და დღესაც არსებობს. მონასტერი მალე არა მარტო ბიზანტიაში მყოფ ქართველთა მთავარი საეკლესიო-სამონასტრო ცენტრი, არამედ საერთოდ ქართ. სულიერი კულტ. მძლავრი კერა გახდა. აქ აღმოცენდა და ჩამოყალიბდა ლიტ. სკოლა, რ-საც სათავეში ედგნენ *ექვთიმე მთაწმიდელი* და მისი ტრადიციების გამაღრმავებელი *გიორგი მთაწმიდელი.* მათი ხელმძღვანელობით X—XI სს-ში ათონზე გაჩაღდა კულტ.-შემოქმედებითი საქმიანობა; დაიწერა ორიგინალური თხზულებები, ქართულად ითარგმნა ბიზანტ. ლიტ-რის მნიშვნელოვანი ძეგლები, გამრავლდა ხელნაწერები. მონასტერმა დიდად შეუწყო ხელი ქართ.-ბიზანტ. კულტ. ურთიერთობის გაძლიერებასა და ქართ. ლიტ-რის ნიმუშთა მსოფლიო სარბიელზე გატანას. აქ ქართულიდან ბერძნულად ითარგმნა *„სიბრძნე ბალავარისი".* მომდევნო სს-ში მონასტერში მწიგნობრულსაგანმან. მუშაობა შენელდა და ბოლოს სულ შეწყდა. ეს ბუნებრივი შედეგი იყო იმ დევნა-შევიწროებისა, რ-საც იქ მოღვაწე ქართველები განიცდიდნენ ჯერ კიდევ XI ს-იდან. XIII ს-იდან ბერძნებმა თანდათანობით ხელთ იგდეს სავანე, ხოლო XIX ს. მთლიანად დაეპატრონენ მას, თუმცა ქართველი ბერები იქ შემდეგაც აგრძელებდნენ მოღვაწეობას. 1900 წ. მონასტერში 51 ქართველი იყო.

*ლიტ.:* გეორგიკა. ბიზანტიელი მწერლების ცნობები საქართველოს შესახებ, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 8, თბ., 1970; კ ე კ ე ლ ი ძ ე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1960. *ლ. მენაბდე.*

**„ათონის კრებული",** ეტრატზე შესრულებული ქართული ხელნაწერი. შეადგინა მიქელ დაღალისონელმა 1074, *ათონის ივერთა მონასტერში.* კრებულს სამი რედაქცია გაუვლია: მონასტრის მამამთავართა იოანე და ექვთიმე მთაწმიდლების სახსოვრად შედგენილი, მათი ცხოვრების ამსახველი კრებულიდან (I რედაქცია) ის იქცა საბერძნეთში მოღვაწე ქართველ მამათა სახსოვარ კრებულად (II რედაქცია) და ბოლოს გამოყენებულ იქნა სააღაპე წიგნად (III რედაქცია). კრებული საქართვ. ისტ. და ძვ. ქართ. ლიტ-რის ჩინებული წყაროა. დაცულია კ. კეკელიძის სახ. ხელნაწერთა ინ-ტში (A—558).

*გამოც.:* ათონის ივერიის მონასტრის 1074 წ. ხელთნაწერი აღაპებით, [ტფ.], 1901.

*ლიტ.:* ბ ე რ ძ ე ნ ი შ ვ ი ლ ი ნ., «ათონის კრებულის» რედაქცია, მის წგნ.: საქართველოს ისტორიის საკითხები, წგნ. 4, თბ., 1967. *ი. ლოლაშვილი.*

**ათრაქა შარაღანის ძე,** ყივჩაყთა მთავარი XII ს. I ნახ-ში. მისი ასული გურანდუხტი ცოლად ჰყავდა *დავით აღმაშენებელს,* რ-მაც ა. შ. თავისი ოჯახითა და ტომით საქართველოში გადმოასახლა



ათეშგაჰი. («ათეშგა»). შუა საუკუნეები. თბილისი.



ათონის ივერთა მონასტერი. საგუშაგო კოშკი.



ათონის ივერთა მონასტერი. საერთო ხედი.

(1118—20). შემდგომ მეფემ ყივჩაყთაგან 40 ათასიანი მუდმივი ლაშქარი შექმნა.

*წყარო*: ცხოვრება მეფეთ-მეფისა დავითისი. წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 1, თბ., 1955.

*ნ. შოშიაშვილი.*

**ათრაქი,** ს ე ლ ი ა ხ ა, ს უ ლ ი ა ხ ა, მდინარე ირანში, თურქმ. სსრ-ში და სსრკ-ირანის საზღვარზე. სიგრძე 669 *კმ*, მთიანი ნაწილის აუზის ფართი 27 300 *კმ*². სათავე აქვს თურქმენეთ-ხორასანის მთებში. ერთვის კასპიის ზღვას. შესართავთან ქმნის დაჭაობებულ დელტას. საზრდოობს თოვლისა და წვიმის წყლით. წყალდიდობა — გაზაფხულსა და ზაფხულში. იყენებენ სარწყავად, რის გამოც კასპიის ზღვამდე მხოლოდ წყალდიდობის დროს აღწევს. ა-ის მთავარი შენაკადია სუმბარი.

**ათრაში,** ა ლ-ა თ რ ა შ ი, სულთან (დ. 1891), დრუზი ფეოდალი. *სირიის ეროვნული აჯანყების* (1925—27) ხელმძღვანელი. 1918 სათავეში ჩაუდგა *დრუზების* ანტითურქ. გამოსვლებს. 1922 ივლ. ხელმძღვანელობდა დრუზების აჯანყებას ფრანგ. კოლონიზატორთა წინააღმდეგ, 1925 ივლ. — ანტიფრანგულ აჯანყებას ჯებელ-დრუზის ოლქში. 1925 წ. 2—3 აგვ. ა-ის რაზმებმა დაამარცხეს ფრანგები, რის შემდეგ აჯანყება მთელ სირიას მოედო. 1925 აგვ. ა. დაინიშნა სირიის ეროვნ.-რევ. არმიის მთავარსარდლად. აჯანყების ჩახშობის შემდეგ 1927 ა. არაბეთში გაიქცა. სამშობლოში დაბრუნდა 1937.

**ათფეხა კიბოები** (Decapoda), რიგი უმაღლეს კიბოსნაირთა კლასისა. მათთვის დამახასიათებელია თავთან შეზრდილი მკერდის წინა 3 სეგმენტი, რ-თა კიდურებსაც მოძრაობითი ფუნქცია დაკარგული აქვს და ყბაფეხებად არის ქცეული. მათი საშუალებით ცხოველი საჭმელს პირის ხვრელისკენ მიმართავს. ა. კ. მოძრაობენ მხოლოდ მკერდის უკანა 5 წყვილი კიდურით (აქედან წარმოდგება რიგის სახელიც). ა. კ. სხვადასხვა ზომისა არიან: მაგ., ღრმა ზღვის გიგანტური კიბორჩხალას გაშლილი ფეხების წვეროებს შორის მანძილი 3 *მ* აღემატება; კამჩატკური კიბორჩხალას ჯავშანი 25 *სმ*-მდე სიგანისაა. ზოგიერთი გამონაკლისის გარდა ა. კ. ცალსქესიანები არიან. იკვებებიან ცხოველებით, მცენარეებითა და მძორით.






















ათფეხა კიბოები: 1. მდინარის კიბო; 2. ღორტავა (Sclerocrangon salebrosa); 3. კიბო-განდეგილი, რ-იც ცხოვრობს მუცელფეხიანი მოლუსკის ცარიელ ნიჟარაში, ნიჟარაზე მჯდომ აქტინიასთან ერთად; 4. ღორტავა Pandalus borealis; 5. კამჩატკური კიბორჩხალა; 6. ჩინური კიბორჩხალა; 7. გიგანტური კიბორჩხალა.

მრავალი სახეობა ზოგიერთი პარაზიტული ჭიის შუამავალი მასპინძელია. ცნობილია ა. კ-ის 8500-მდე სახეობა. უმრავლესობა ბინადრობს ზღვებსა და ოკეანეებში, ზოგი — მტკნარ წყალში, ზოგი ტროპიკული სახეობა კი — ხმელეთზე. ზღვის ა. კ-ით იკვებებიან ნაირგვარი სარეწაო თევზები და ფარფლფეხიანები. ა. კ. მთელ მსოფლიოში არიან გავრცელებული. შავ ზღვაში გვხვდება მათი 36 სახეობა. საქართველოში არსებულ სახეობათაგან აღსანიშნავია ქუთაისური გვერდულა (Troglocaris kutaisiana — ნაპოვნია ქუთაისის მახლობელ მღვიმეებში) და კოლხური კიბო (Astacus colchicus — გვხვდება რიონის აუზში). ა. კ-ს სარეწაო მნიშვნელობა აქვს (მსოფლიოში წლიური რეწვა 1 მლნ-მდე ტ-ს შეადგენს). მის ზოგ სახეობას ზიანი მოაქვს მეთევზეობისათვის.

*დ. კობახიძე.*

**ათძალი,** ძვ. ქართული ათსიმიანი საკრავი, ბერძნ. კითარის მსგავსი.

**ათწილადი,** *წილადი*, რ-ის მნიშვნელი 10-ის მთელი ხარისხია. თუ ა-ის მრიცხველში მარჯვნიდან მძიმის საშუალებით იმდენ ციფრს განვაცალებთ, რამდენი ნულიცაა მნიშვნელში, მაშინ ა. მნიშვნელის გარეშე ჩაიწერება $\left(\text{მაგ.,}\ \frac{485634}{1000}=485{,}634;\ \frac{3}{100}=0{,}03\right)$. აქ მძიმის მარცხნივ დაწერილი რიცხვი წილადის მთელ ნაწილს აღნიშნავს, მძიმის მარჯვნივ დაწერილი პირველი ციფრი — მეათედების რიცხვს, მეორე — მეასედების რიცხვს და ა. შ. თუ რაციონალური რიცხვის მნიშვნელი ისეთია, რომ მისი მარტივი გამყოფებია მხოლოდ 2 და 5, მაშინ ის სასრული რაოდენობის ციფრებისაგან შედგენილი ა-ის სახით ჩაიწერება $\left(\text{მაგ.,}\ \frac{5}{2}=2{,}5;\ \frac{4}{25}=0{,}16;\ \frac{3}{50}=0{,}06\right)$; საზოგადოდ, რაციონალური რიცხვები ჩაიწერება ისეთი ათწილადების სახით, რომლებშიც ციფრები, დაწყებული რაიმე ადგილიდან, პერიოდულად მეორდება, ე. ი. გამოისახება უსასრულო პერიოდული ათწილადების სახით (მაგ., 7/6=1,1666...); ირაციონალური რიცხვები გამოისახებიან უსასრულო არაპერიოდული ათწილადების საშუალებით (იხ. სტ. *წილადი*). მაგ., $\sqrt{2}=1{,}41421\ldots$ ყოველი რიცხვი შეიძლება ჩაიწეროს შემდეგი სახით: $a_k\cdot10^k+a_{k-1}\cdot10^{k-1}+\cdots+a_0+\frac{b_1}{10}+\frac{b_2}{10^2}+\ldots$, სადაც $a_k, a_{k-1},\ldots, a_0, b_1, b_2, \ldots$ — ციფრებია, $a_k\neq0$; მაგ., $382{,}1274=3\cdot10^2+8\cdot10+2+\frac{1}{10}+\frac{2}{10^2}+\frac{7}{10^3}+\frac{4}{10^4}$, ე. ი. აქ $a_2=3$, $a_1=8$, $a_0=2$, $b_1=1$, $b_2=2$, $b_3=7$, $b_4=4$.

ათწილადებს იყენებდნენ ჯერ კიდევ XIV—XV სს. სამარყანდელმა მათემატიკოსმა ჯემშიდ იბნ-მასუდ ალ-კაშიმ (1427) აღწერა ათწილადების სისტემა. ევროპაში ათწილადები ხმარებაში შემოიტანა ჰოლანდ. მათემატიკოსმა ს. სტევინმა (1584).

**აი,** მდინარე ბაშკ. ასსრ და რსფსრ ჩელიაბინსკის ოლქში, მდ. უფის მარცხ. შენაკადი. სიგრძე 549 *კმ*, აუზის ფართ. 15 ათ. *კმ*². სათავე ურალთაუს ქედზე აქვს. მთის მდინარეა. უმთავრესად თოვლის წყლით საზრდოობს. საშ. წლ. ხარჯი დაახლ. 80 *მ*³/*წმ*. იყინება ნოემბერში, ყინულძვრა აპრილში. ჩამოუდის ქ. ზლატოუსტს.

**აია,** კონცხი ყირიმის სამხრ. ნაპირზე, ყირიმის მთების მთავარი ქედის ციცაბო ფლატეებიანი კიდე, ბალაკლავიდან სამხრ.-აღმოსავლეთით 13 *კმ*.

**აია** (ბერძნ. Aia), კოლხეთის სამეფოსა და მისი დედაქალაქის სახელწოდება ანტ. ხანის ავტორების (ჰეროდოტე, აპოლონიოს როდოსელი) მიხედვით. მას შემდეგ, რაც კოლხეთი უკეთ გაიცნეს, ბერძენი მწერლები შეეცადნენ დაედგინათ ამ მითური ქალაქის ადგილმდებარეობა. პლინიუსისა და სტეფანე ბიზანტიელის აზრით, ა. მდებარეობდა ზღვის მოშორებით მდ. ფასისის ნაპირზე, კლავდიოს პტოლემეს აზრით — ზღვის სანაპიროზე, ქ. ფასისის ჩრდ-ით, ნიკანორ ალექსანდრიელი კი ა-ს *დიოსკურიასთან* აიგივებდა.

*ლიტ.*: ურუშაძე ა., ძველი კოლხეთი არგონავტების თქმულებაში, თბ., 1964.

*ნ. ლომოური.*

**აია დე ლა ტორე** (Haya de la Torre) ვიქტორ რაულ [დ. 22. II. 1895, ქ. ტრუხილიო (პერუ)], პერუელი პოლიტ. მოღვაწე, სოციოლოგი. სტუდენტობისას ებრძოდა ლეგია-ი-სალსედოს დიქტატორულ რეჟიმს, რისთვისაც პერუდან გაასახლეს. 1923—1931 ემიგრაციაში იყო. 1924 აქტიური მონაწილეობა მიიღო პარტია *ამერიკის სახალხო-რევოლუციური ალიანსის* დაარსებაში. 1945—1948 იყო უპორტფელო მინისტრი პრეზიდენტ ბუსტამანტეს მთავრობაში. როგორც სოციოლოგმა ადამიანთა საზოგადოება ხელოვნურად დაყო განცალკევებულ ზონებად, რ-ებიც, მისი თეორიის თანახმად, თავ-თავისი შესაფერისი კანონების მიხედვით ვითარდება. ამ თეორიას უკავშირებს მტკიცებას, თითქოს დამოკიდებულ ქვეყნებში იმპერიალიზმს „პროგრესი" შეჰქონდეს.

**აიაზმა,** ქართული ხუროთმოძღვრების ძეგლი წალკის რ-ნში, მდ. ქციის ნაპირზე, სოფ. აიაზმში. აგებულია VI—VII სს. მიჯნაზე. ა. დარბაზული ტიპის ეგვტერიანი ეკლესიაა. აშენებულია უხეშად დამუშავებული, ნაწილობრივ კი თლილი ქვით. აქვს რელიეფები და სვეტის მორთულობა, თაღების მოტივით დამუშავებული ლავგარდანი. ა. აღდგენილია 1045.



აიაზმა. ღვთისმშობლის ეკლესია. VI—VII სს.

**აიაზმი** (ყოფ. თ ე თ რ ი წ ყ ა რ ო), სოფელი წალკის რ-ნში (ედიქილისის სოფსაბჭო), მდ. ქციის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 1580 *მ*, წალკის წყალსაცავიდან 7 *კმ*, წალკიდან 17 *კმ*; კამოს სახ. კოლ-ბა (მეცხოველეობა, მეკარტოფილეობა). რვაწლ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, ამბულ., VI—VII სს. ღვთისმშობლის ეკლესია.

**აიაკუჩო** (Ayacucho), ქალაქი სამხრ. პერუში, ლიმა — კუსკოს საავტ. გზაზე, აიაკუჩოს დეპარტ. ადმ. ცენტრი. 26,5 ათ. მცხ. (1969). ტყავის, ხის, ვერცხლის ნაკეთობათა წარმოება. უნ-ტი. 1824 წ. 8—9 დეკ. ა-ს მახლობლად გაიმართა ამერიკაში ესპ. კოლონიების განმათავისუფლებელი ომის (იხ. *ომი დამოუკიდებლობისათვის ესპანეთის ამერიკულ კოლონიებში 1810—26*) უკანასკნელი დიდი ბრძოლა. განმათ. არმიამ (5780 მებრძოლი) გენ. სუკრეს სარდლობით დაამარცხა ესპ. მეფის არმია (9300 მებრძოლი), რითაც ბოლო მოეღო ესპ. კოლონიზატორების ბატონობას ამერ. კონტინენტზე.

**აიაქოზი,** მდინარე ყაზახ. სსრ სემიპალატინსკისა და თალდი-ყორღანის ოლქებში. სიგრძე 492 *კმ*, აუზის ფართ. 15,7 ათ. *კმ*². სათავე თარბაღათაის ქედის ჩრდ. ფერდობებზე აქვს. უმთავრესად თოვლის წყლით საზრდოობს. ჩაედინება (წყალდიდობის დროს) ბალხაშის ტბაში. ზაფხულობით წყალი დამლაშებულია, იყენებენ სარწყავად. ჩამოუდის ქ. აიაქოზს.

**აიაქოზი,** ქალაქი ყაზახ. სსრ სემიპალატინსკის ოლქში, მდ. აიაქოზის ნაპირზე. აიაქოზის რ-ნის ცენტრი, რკინიგზის სადგური სემიპალატინსკ — ალმა-ათის ხაზზე. 40 ათ. მცხ. (1974). რკინიგზის ტრანსპორტის საწარმოები, რკინაბეტონის ნაკეთობათა ქ-ნა, სართავი ფ-კა, კარაქის ქ-ნა, ელევატორი, ხორცკომბინატი.

ა. დაარსდა 1931 რკინიგზის მშენებლობასთან დაკავშირებით; ქალაქია 1939-იდან.

**აიაჩო** (Ajaccio), მთავარი ქალაქი და ნავსადგური კ. კორსიკაზე (საფრანგეთის დეპარტ.). გაშენებულია კუნძულის დას. სანაპიროზე ხმელთაშუა ზღვის ულამაზეს უბეში. 40,8 ათ. მცხ. (1968). რკინიგზის სადგური. სუბტროპ. მეხილეობა, გემთმშენებლობა, თევზჭერა, მარჯნის მოპოვება. გააქვთ ზეითუნის ზეთი, ღვინო, კორპი. ზღვისპირა კურორტი. ტურიზმის ცენტრი. ა-ში დაიბადა ნაპოლეონ I.

**აიბექი** (ფსევდ.; ნამდვ. გვარი მუსა თ ა შ მ უ ჰ ა მ ე დ ო ვ ი) [28. XII. 1904 (10. I. 1905), ტაშკენტი, — 1. VII. 1968, იქვე], უზბეკი საბჭოთა მწერალი. სკკპ წევრი 1948-იდან, უზბ. სსრ სახ. მწერალი (1965), უზბ. სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1943), სსრკ V—VI მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაამთავრა შუა აზიის უნ-ტის ეკონ. ფაკ-ტი (1930). ადრეულ პერიოდში სიმბოლიზმის გავლენა განიცადა (ლექსთა კრებ. „გულის ფლეიტები", 1929). მის ლექსთა კრებულში „ჩირაღდანი" (1932), პოემებში „შურისძიება" (1932), „დილბარი — ეპოქის ქალიშვილი" (1932), „მჭედელი ჯურა" (1933) დიდი ადგილი ეთმობა დრომოჭმული ზნე-ჩვეულებების წინააღმდეგ ბრძოლისა და თანამედროვე ცხოვრების თემატიკას. სამამულო ომის დროს ა. წერდა გამარჯვების რწმენით აღსავსე ლექსებს. საბჭ. მეომრების სიმამაცეს უძღვნა აგრეთვე 1958 გამოქვეყნებული რომანი „მზე არ დაბნელდება". რომანი „წმინდა სისხლი" (1943) უზბ. ხალხის მძიმე წარსულს ეხება. სახელი მოუხვეჭა რომანმა „ნავოი" (1945; სახელმწ. პრემია, 1946). ამ რომანსა და ადრინდელ პოემაში „ნავოი" (1937) დიდი დამაჯერებლობითაა ასახული უზბ. პოეტისა და მოაზროვნის ალიშერ ნავოის პიროვნება. პოემა „ჰამზა" (1948) მიეძღვნა *ჰამზა* ჰაქიმ-ზადე ნიაზის მოღვაწეობას. საკოლმ. ცხოვრებაა ასახული რომანში „ოქროს ველის ნიავი" (1950). ლექსთა კრებ. „პაკისტანური შთაბეჭდილებები" (1950), პოემები „ზაფარი და ზაჰრა" (1951), „სიმართლის მოყვარულნი" (1954), მოთხრობა „სინათლის ძიებაში" (1956) გვიხატავს პაკისტანელ მშრომელთა ცხოვრებას. ავტობიოგრაფიული მოთხრობისათვის „ბავშვობა" (1962) ა-ს ჰამზას სახ. უზბ. სსრ სახელმწ. პრემია მიენიჭა. მისი უკანასკნელი რომანი „დიადი გზა" (1967) სოციალისტურ რევოლუციას ეძღვნება. უზბეკურად თარგმნა ი. ვ. გოეთეს „ფაუსტი", ა. პუშკინის „ევგენი ონეგინი", მ. ლერმონტოვის, ბ. ბელინსკის, მ. გორკისა და სხვათა თხზულებები. დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, სხვა ორდენებითა და მედლებით.

*თხზ.*: Сочинения, т. 1—5, Таш., 1962—64; Великий путь, М., 1970.

**აიგუნის ხელშეკრულება 1858** რუსეთსა და ჩინეთს შორის. ხელმოწერილია 16(28) მაისს ქ. აიგუნში. როგორც მის პრეამბულაშია ნათქვამი, ა. ხ. დაიდო „...საერთო თანხმობით, ორი სახელმწიფოს მარადიული ურთიერთმეგობრობის განსამტკიცებლად, მათ ქვეშევრდომთა სასარგებლოდ..." იურიდიულად რუსეთის კუთვნილებად გამოცხადდა მდ. ამურის მარცხ. ნაპირი მდ. არგუნიდან შესართავამდე მდ. ამურის მარჯვენა ნაპირი მდ. უსურამდე ჩინეთს მიეკუთვნა; უსურსა და ზღვას შორის მდებარე რ-ნი, „ამ მხარეში ორი სახელმწიფოს საზღვრების დადგენამდე" რუსეთისა და ჩინეთის საერთო სამფლობელოდ გამოცხადდა; ამურზე, უსურსა და სუნგარიზე ნაოსნობის ნებართვა მხოლოდ რუსეთისა და ჩინეთის გემებს მიეცა. ბოგდიხანის ბრძანებულებით ა. ხ. დამტკიცებულია 1858 წ. 2 ივნ., რუსეთის მიერ რატიფიცირებულია 1858 წ. 8 ივნ.; პეკინის ხელშეკრულებამ (1860) დაადასტურა აიგუნისა და ტიანძინის ხელშეკრულებები, დააწესა აგრეთვე რუსეთ—ჩინეთის საზღვარი მდ. უსურის გაყოლებით. ტიანძინისა (1858) და პეკინის (1860) ხელშეკრულებებთან ერთად ა. ხ-მ იურიდიულად დაადგინა საზღვარი ორ სახელმწიფოს შორის.

*პუბლ.*: Сб. договоров России с др. государствами. 1856—1917, [М.], 1952, с. 47—48.

**აიდაროვი** ზნაურ ზაურბეგის ძე (1889 სოფ. კადგორონი, ახლანდ. არდონი, ჩრდ. ოსეთის ასსრ, — 14. XI. 1919), რევოლუციური მოძრაობის მონაწილე საქართველოში. ოსეთის ბოლშევიკური ორგანიზაციის ერთ-ერთი შემქმნელი. კომპარტიის წევრი 1914-იდან. დაიბადა გლეხის ოჯახში. 1914 მუშაობდა ამიერკავკ. რკინიგზის მთავარ სახელოსნოებში. 1918 კავკ. სამხარეო კომიტეტმა გაგზავნა სამხრ. ოსეთში, სადაც ჩამოაყალიბა პარტუჯრედები, შექმნა შეიარაღებული რაზმები. 1919 მონაწილეობდა სამხრ. ოსეთის ეროვნ. საბჭოს ყრილობის ბოლშევიკური ფრაქციის მუშაობაში; იყო რსდმპ (ბ) კავკ. სამხარეო კომიტეტის სამხ.-რევ. შტაბის წევრი, გორის მაზრის აჯანყებულთა რაზმების შტაბის უფროსი და სოფ. ხცისის პირველი რევკომის თავ-რე. აჯანყების დამარცხების შემდეგ ა. მენშევიკებმა შეიპყრეს და დახვრიტეს. მისი სახელის უკვდავსაყოფად ოქონის რაიონს 1931 ზნაურის რაიონი ეწოდა.

**აიდაჰო** (Idaho), შტატი აშშ ჩრდ.-დას. ნაწილში. ფართ. 216,4 ათ. *კმ²*, მოსახლ. 698,3 ათ. კაცი (1970), მ. შ. დაახლ. 50% ქალაქში ცხოვრობს. ადმ. ც. — ქ. ბოისე.

ა-ს ტერიტ. დიდი ნაწილი კოლუმბიის პლატოს სამხრ. განაპირა მხარეს და „კლდოვან მთებს" (3857 *მ*-მდე) უკავია; ა-ს სამხრ. ნაწილში მდ. სნეიკის დაბლობია. ჰავა კონტინენტურია, ნალექები 200—500 *მმ* წელიწადში. ა. ერთ-ერთ პირველ ადგილზეა აშშ-ში ვერცხლის, ტყვიისა და თუთიის მოპოვებით. დამუშავებითი მრეწვ. (ჩაბმულია 30 ათ. კაცი) მთავარი დარგებია ფერადი მეტალურგია (კელოგი), კვებისა და ხე-ტყის დასამუშ. მრეწველობა. სოფ. მეურნ. ძირითადად განვითარებულია სამხრ. ა-ში. დამუშავებული ფართობის (დაახლ. 1,5 მლნ. *ჰა*) 35% ირწყვება. მთავარი კულტურებია კარტოფილი (ფართ. მიხედვით I ადგილი აშშ-ში), შაქრის ჭარხალი (აშშ მთელი მოსავლის 10%), ხორბალი, საკვები ბალახი. განვითარებულია მებაღეობაც (უმთავრესად გაშენებულია ვაშლის ბაღები). სოფ. მეურნ. სასაქონლო პროდუქციის ღირებულების დაახლ. 44%-ს იძლევა მეცხოველეობა, ძირითადად საძოვრული სახორცე მეცხოველეობა. განვითარებულია ტურიზმი (მზიური ველი და სხვ.).

**აიდი,** ძვ. ბერძნულ მითოლოგიაში ქვესკნელის და საიქიოს ღვთაება. იხ. აგრეთვე *ჰადესი, პლუტონი.*

**აიდინი** (Aydin), ქალაქი სამხრ.-დას. თურქეთში, აიდინის ვილაიეთის ადმ. ცენტრი. 43,3 ათ. მცხ. (1965). რკინიგზის სადგ., საავტ. გზების კვანძი. განვითარებულია საფეიქრო მრეწვ.; ვაჭრობენ ლეღვითა და სხვა ხილით.

**აიდიტი** (Aidit) დიპა ნუსანტარა [30. VII. 1923 — 22 (?). XI. 1965], ინდონეზიის მუშათა და კომუნისტური მოძრაობის მოღვაწე. დაიბადა კ. სუმატრაზე, პლანტაციის მუშის ოჯახში. დაამთავრა კომერც. სკოლა. პოლიტ. მოღვაწეობა დაიწყო 1939 ინდონეზიის ახალგაზრდობის პროგრ. ორგანიზაციებსა და პროფკავშირებში. 1943-იდან იყო ინდონეზ. კომპარტიის წევრი. 1945 დამოუკიდებლობისათვის ბრძოლაში აქტიური მონაწილეობისათვის არაერთხელ დააპატიმრეს ჯერ იაპ., შემდეგ ინგლ. და ჰოლანდ. სამხედრო ხელისუფლებმა. ინდონეზიის დამოუკიდებლობის გამოცხადების შემდეგ (1945) ა. იყო ორგანიზაცია „ინდონეზიის ახალგაზრდობის მოძრაობას" ერთ-ერთი ხელმძღვანელი. 1947 აირჩიეს ინდონეზ. კომპარტიის ცკ წევრად, 1948 — ცკ პოლიტბიუროს წევრად. 1951—54 იყო ინდონეზ. კომპარტიის ცკ მდივანი, 1954 — 59—გენ. მდივანი. 1959 სექტემბრიდან, გენ. მდივნის თანამდებობის გაუქმების შემდეგ — ინდონეზ. კომპარტიის ცკ თავ-რე. 1959-იდან — უმაღლესი საკონსულტაციო საბჭოს წევრი, 1960-იდან — დროებითი სახალხო საკონსულტაციო კონგრესის თავ-რის მოადგილე, 1961-იდან — ინდონეზ. ეროვნ. ფრონტის თავ-რის მოადგილე. დაიღუპა 1965 ნოემბ. ინდონეზ. კომპარტიის წინააღმდეგ რეაქციის მიერ გაჩაღებული ტერორის დროს.



აიბექი.

**აიდუკევიჩი** (Ajdukiewicz) კაზიმეჟ (12. XII. 1890 — 12. IV. 1963), პოლონელი ფილოსოფოსი და ლოგიკოსი, პოლ. მეცნ. აკად. ნამდვილი წევრი, ლვოვისა და ვარშავის უნ-ტების პროფესორი (1925 — 38), პოზნანის ფილოს. საზ-ბის ხელმძღვ. (1938), ჟურნალ „სტუდია ლოგიკას" („Studia logica") მთავარი რედაქტორი (1953). II მსოფლიო ომამდე იყო ლოგიკური პოზიტივიზმის ე. წ. ლვოვ-ვარშავის სკოლის წარმომადგენელი. იმხანად მან შექმნა რადიკალური *კონვენციონალიზმის* კონცეფცია. ომის შემდგომ წლებში მუშაობდა ლოგიკისა და შემეცნების თეორიის ცალკეულ საკითხებზე, განსაკუთრებით დეფინიციისა და მნიშვნელობის პრობლემებზე.

*ლიტ.*: B o r k o w s k i L., Kazimierz Ajdukiewicz (1890—1963), «Studia logica», t. 16, Warsz.—Poznan, 1965 (ახლავს ა-ის შრომების ბიბლიოგრ.).

**აიერი** (Ayer) ალფრედ ჯულს (დ. 29. X. 1910), ინგლისელი ფილოსოფოსი. სწავლობდა ოქსფორდისა და ვენის უნ-ტებში, 1946-იდან იყო ფილოს. პროფესორი ლონდონის უნ-ტში, 1959-იდან მეტაფიზ. პროფესორი ოქსფორდის უნ-ტში. 1952 ბრიტ. მეცნ. აკად. და ფილოს. საერთაშორისო აკად. წევრი. ა. ლოგიკური *პოზიტივიზმის* წარმომადგენელია და *ფენომენალიზმის* პოზიციებიდან აანალიზებს ემპირიული ცოდნის პრობლემებს.

*თხზ.*: Language, truth and logic, L., 1936; The foundations of empirical knowledge, L., 1940; The problem of knowledge, L.—N. Y., 1956.

**აიეტი** (ბერძნ. Aiētēs), *არგონავტების თქმულების* ერთ-ერთი გმირი, კოლხეთის მდიდარი და სახელგანთქმული მეფე, *მედეას* მამა.

**აიეტი,** VI ს. საქართველოს პოლიტ. მოღვაწე, ორატორი, წარჩინებული კოლხი. ბიზანტიელების მიერ ლაზიკის მეფე *გუბაზ II-ის* მკვლელობასთან დაკავშირებით გამართულ ეგრისის სახალხო კრებაზე (554) ხალხს მოუწოდა, ირანული ორიენტაციისათვის დაეჭირათ მხარი. მისი ეს სიტყვა კლასიკური მჭევრმეტყველების ნიმუშია. ხალხთა ურთიერთობის საფუძვლად ა-ს სათნოება და „კეთილი საწყისი" მიაჩნდა.

*ლიტ.*: გ ო ზ ა ლ ი შ ვ ი ლ ი გ., ლაზიკის საგარეო ურთიერთობა მეექვსე საუკუნეში, თბ., 1973; კ ა ნ დ ე ლ ა კ ი ნ., ქართული კლასიკური მჭევრმეტყველება, თბ., 1961; ხ ი დ ა შ ე ლ ი შ., ქართული საზოგადოებრივი და ფილოსოფიური აზრის ისტორიიდან, თბ., 1954. *გ. გოზალიშვილი.*

**აივაზაშვილი** ოსანა ნიკოლოზის ასული [დ. 25. II (8. III). 1900, სოფ. წი-

ნანდალი, თელავის რ-ნი], სტახანოველი მეაბრეშუმე, აბრეშუმის ჭიის გამოკვების პროგრ. მეთოდების დანერგვის ინიციატორი. სკკპ წევრი 1938-იდან. 1946-იდან ახმეტის რ-ნის სოფ. ქისტაურის ორჯონიკიძის სახ. კოლ-ბის მერგოლური. სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1952). საქ. სსრ V მოწვევის უმაღ. საბჭ. დეპუტატი და საქ. კპ ცკ წევრობის კანდიდატი (საქართველოს კპ XVII, XVIII, XX ყრილობებზე). დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 3 სხვა ორდენითა და მედლებით.


ი. აივაზოვსკი.

**აივაზოვსკი** ივანე კონსტანტინეს ძე [17 (29). VII. 1817, ფეოდოსია, — 19. IV (2. V), 1900, იქვე], რუსი პეიზაჟისტ-მარინისტი. წარმოშობით სომეხი. 1833—37 სწავლობდა პეტერბ. სამხატვრო აკადემიაში. იყო მ. ვორობიოვისა და ფ. ტანერის მოწაფე. 1845-იდან — აკადემიკოსი, 1847-იდან პროფესორი, 1887-იდან სამხატვრო აკად. საპატიო წევრი. ევრ. რამდენიმე აკად. წევრი. 1845-იდან ცხოვრობდა ფეოდოსიაში. უკვე 1840-იდან საქვეყნოდ მოიხვეჭა სახელი თავისი ნამუშევრებით, რ-ებშიც გადმოცემულია ზღვის სტიქიონის სიდიადე, ზღვასთან მებრძოლი ადამიანების სიმამაცე. მისი მნიშვნელოვანი ნაწარმოებებია: „ჩესმენის ბრძოლა“, „ნავარინის ბრძოლა“ (ორივე — 1848, ფეოდოსიის სამხატვრო გალერეა), „მეცხრე ტალღა“ (1850, ლენინგრადი, რუს. მუზეუმი), „შავი ზღვა“ (1881, ტრეტიაკოვის გალერეა). ა-ის ორი ნამუშევარი „ნიკოლოზ I-ის ჩასვლა გელენჯიკში“ და „ოსმალთა ფელუკის დატყვევება“ დაცულია საქართვ. ხელოვნების მუზეუმში.

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 240.

**აივანი,** 1. შენობის ფასადის სიბრტყიდან გამოწეული და, ჩვეულებრივ, შიდა სადგომებთან დაკავშირებული, მოაჯირით შემოზღუდული ბაქანი (ბალკონი). ფართოდ არის გავრცელებული თანამედროვე საბინაო და საზ. შენობათა არქიტექტურაში. ორ- ან მეტსართულიანი შენობის ა. ან ქვედა სართულის ამგვარსავე ა-ის სვეტებს ეყრდნობა, ან შეკიდულია. 2. სახლის ერთმხრივ ან სამმხრივ ღია ნაწილი სვეტებზე დაყრდნობილი სახურავით (დერეფანი). ამგვარი ა. ქართული საცხოვრებელი სახლის ტრადიციული ელემენტია. XIX ს. თბილისში შეიქმნა ორიგინალური ტიპის საცხოვრებელი სახლი, რ-შიც ა. თავისებურად ეხამება კლასიკურ ხუროთმოძღვრულ ფორმებს, ამკობს შენობის ფასადს და ორგანულად ერწყმის ქალაქის არქიტ. ანსამბლს. მოგზაურები თბილისს „მრავალაივნიან ქალაქს“ უწოდებდნენ. 3. სახლს მიშენებული ღია ბაქანი (*ტერასა*); შუა აზიის საცხოვრ. სახლებში, მეჩეთებში და სხვ.; აქვს სვეტებზე დაყრდნობილი ბრტყელი სახურავი. 4. ცალმხრივ ღია კამაროვანი ვრცელი დარბაზი, რ-იც შიდა ეზოზე გადის. პართულ და სასანიანურ ხუროთმოძღვრებაში სასახლის მისაღები დარბაზის დანიშნულებას ასრულებდა. შუა საუკუნეებში ა. გამოიყენებოდა აგრეთვე შუა და ახლო აღმოსავლეთის სასახლეებისა და საკულტო დანიშნულების შენობათა არქიტექტურაში.


თბილისური აივნები. XIX ს. პირველი ნახევარი.



**აიზენახელები,** გერმანიის სოც.-დემ. მუშათა პარტიის (შეიქმნა 1869 აიზენახში) წევრები. ა-ის პროგრამას საფუძვლად ედო I ინტერნაციონალის ძირითადი პრინციპები. მათი ლიდერები ა. *ბებელი*, კ. *ლიბკნეხტი*, ვ. ბრაკე მარქსიზმის ძირითადი დებულებებით ხელმძღვანელობდნენ. ა. მოითხოვდნენ გერმანიის დემოკრ. გზით გაერთიანებას. *საფრანგეთ-პრუსიის ომის (1870—71)* შემდეგ მოითხოვდნენ სამართლიანი ზავის დადებას საფრ. რესპუბლიკასთან, გამოდიოდნენ ელზას-ლოტარინგიის ანექსიის წინააღმდეგ, იცავდნენ პარიზის კომუნას, იბრძოდნენ იუნკრულ-ბურჟ. რეაქციის, მილიტარიზმისა და პოლიტ. თვითნებობის წინააღმდეგ. 1875 ა-თა და ლასალიანელთა გაერთიანების შედეგად შეიქმნა გერმანიის ერთიანი სოც.-დემ. პარტია (1890-მდე იწოდებოდა მუშათა სოციალისტურ პარტიად). ამ გაერთიანებას საფუძვლად დაედო ოპორტუნისტული *გოთას პროგრამა*. კ. მარქსმა და ფ. ენგელსმა მკაცრად გააკრიტიკეს გოთას პროგრამის პროექტი, გააფრთხილეს ა., რ-ებიც გაერთიანებისათვის ზოგიერთ დათმობაზე წავიდნენ თეორიულ და პოლიტ. საკითხებში, რომ ეს ერთიანობა მომავალში პარტიის შიგნით განხეთქილებას მოასწავებდა. ა-ის პარტიის მუშაობის პერიოდში (1869—1875) დამფუძნებელი ყრილობის (1869) გარდა, მოწვეულ იქნა ყრილობები: შტუტგარტში, (1870), დრეზდენში (1871), მაინცში (1872), აიზენახსა (1873) და კობურგში (1874). ა-ის ცენტრ. ორგანო იყო გაზ. „ფოლკსშტაატი“ („Volksstaat“).

*ლიტ.*: მარქსი კ., გოთას პროგრამის კრიტიკა, მარქსი კ. და ენგელსი ფ., რჩ. ნაწერები ორ ტომად, ტ. 2, თბ., 1964; Энгельс Ф., [Письмо] В. Бракке, 11 октября 1875 г., Маркс К. и Энгельс Ф., Соч., 2 изд. т. 34; მისივე, [Письмо] А. Бебелю, 12 октября 1875 г., იქვე; История Второго Интернационала, [т.] 1, М., 1965, гл. 2; 35 лет Коммунистической партии Германии, М., 1955.

**აიზენახი** (Eisenach), ქალაქი გდრ-ში (ერფურტის ოლქი), ტიურინგიის ტყის ჩრდ.-დას. კიდეზე, ვარტბურგის მთის ძირას. 50, 9 ათ. მცხ. (1971). მნიშვნელოვანი სატრანსპ. კვანძი. მანქანათმშ. (მსუბუქი ავტომობილების წარმოება), ელექტროტექ., საფეიქრო, ხის დამუშ., საკონსერვო, ქიმ. (საღებავების წარმოება) მრეწველობა. ი. ს. ბახის სამშობლო. დაარსდა XI ს-ში. ტურიზმის ცენტრი.

**აიზენერცი** (Eisenerz), ქალაქი ავსტრიაში (შტირიის მხარე), აიზენერცის ალპებში, ერცბერგის მთის ძირას. ზ. დ. 745 *მ*. 12,3 ათ. მცხ. (1970). უძველესი სამთო-სამრეწვ. ცენტრი. ა-ის რ-ნშია მაღალხარისხოვანი რკინის საბადო, მადანს ღია წესით იღებენ და დონავიცისა და ლინცის მეტალ. ქ-ნებში გზავნიან. სამთო-სამრეწვ. მუზეუმი.

**აიზენჰიუტენშტადტი** (Eisenhüttenstadt), ქალაქი გდრ-ში (ფრანკფურტის ოლქი). 45,2 ათ. მცხ. (1971). ნავსადგური ოდერ—შპრეეს არხზე. ქვეყნის პირველი სოციალ. ქალაქი. დაარსდა 1951 მეტალ. კომბინატ „ოსტის“ მშენებლობასთან დაკავშირებით. მეტალ. მრეწვ. ცენტრი. ხორცკომბინატი. სამედ. ინ-ტი. თეატრი.

**აიზმანი** დავით იაკობის ძე [14 (26). III. 1869, ნიკოლაევი, — 26. IX. 1922, დეტსკოე-სელო], რუსი მწერალი. პირველი ნაწარმოები გამოაქვეყნა 1901. 1905—07 რევ. პერიოდის მოთხრობებში — „თანამემამულენი“ (1903), „ოცნებები“ (1904), „ყინულსვლა“ (1905), ტრაგედიაში „ეკლის ბუჩქი“ (ბერლინი, 1907) ასახულია მდაბიო ებრაელთა მძიმე ყოფა, მათი ბრძოლა სოც. უსამართლობის წინააღმდეგ. რევ. დამარცხების შემდეგ ა-ის შემოქმედებაში თავი იჩინა დეკადენტურმა მოტივებმა (მოთხრობა „სისხლის ღვარი“, 1908; პიესა-ზღაპარი „ნათელი ღმერთი“, გამოქვეყნდა 1914, და სხვ.).

**აითიევი** ღაფარ აითის ძე (15. IX. 1912, სოფ. 1-ლი თულეიქენი), ერთ-ერთი პირველი ყირგიზი საბჭ. მხატვარი. ყირგიზეთის სსრ სახ. მხატვარი (1954). სკკპ წევრი 1939-იდან. სწავლობდა მოსკოვის 1905 წლის ხსოვნის სამხატვრო სასწავლებელში 1935—38. იყო ნ. კრიმოვის მოწაფე. აღსანიშნავია ა-ის პოეტური და ეპიკური სიმშვიდით გამსჭვალული პეიზაჟები: „შუადღე ისიქ-ქოლზე“ (1954, ტრეტიაკოვის გალერეა), „ანდიჟანის მიდამოები“ (1967, ყირგ. ხელოვნ. მუზეუმი, ფრუნზე), პორტრეტები, ჟანრული ხასიათის სურათები და სხვ.; ა. ყირგ. სსრ თოქთოგულის სახ. სახელმწ. პრემიის ლაურეატია (1967). დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 3 სხვა ორდენითა და მედლებით.

**აითიში** (ყირგიზულად. ყაზახურად — ა ი თ ი ს ი), *აკინთა* პოეტური შეჯიბრება ყირგიზეთსა და ყაზახეთში, ხალხური პოეტური და მუს. ფოლკლორის ერთ-ერთი სახეობა. დამკვიდრდა XIX ს-ში. წააგავს ქართულ კაფიაობას: ორი აკინი ხალხის თანდასწრებით პაექრობს და შექმნილი სიტუაციის, მეტოქის მიერ ლექსით შეთავაზებული თემის ან გამკილავი სიტყვების პასუხად იქვე სახელდახელოდ თხზავს ლექსს და სიმღერით მიუგებს. თემატიკა მრავალფეროვანი იყო: სალაღობო, სატრფიალო, უბრალო ყოფით ამბებთან ერთად მწვავე სოც. საკითხებსაც სწვდებოდა, უხვად შეიცავდა სატირასა და იუმორს.

**აითმატოვი** ჩინგიზ (დ. 12. XII. 1928, სოფ. შექერი, კიროვის რ-ნი, ყირგ. სსრ), ყირგიზი საბჭ. მწერალი. წერს რუსულად და ყირგიზულად. ყირგ. სსრ სახ. მწერალი (1968). სკკპ წევრი 1959-იდან. პირველი მოთხრობა „მეგაზეთე ძიუიდო“ გამოაქვეყნა რუს. ენაზე (1952). ამის შემდეგ დაიბეჭდა მისი ნარკვევები და მოთხრობები: „აშიმი“ (1952), „ბეწვის ხიდი“ (1956), „პირისპირ“ (1957) და სხვ., რ-ებშიც ავტორი ძველი ცხოვრების გადმონაშთებთან ბრძოლის ფონზე ხატავს პიროვნებისა და საზ-ბის ურთიერთობას. ეს პრობლემატიკა და ფსიქოლოგიზმი, დიდ კაცთმოყვარეობასთან ერთად, შემდგომ ა-ის შემოქმედების არსებით ღირსებებად იქცა. 1958 გამოქვეყნდა მოთხრობა „ჯამილა“, რ-ის გმირია ძველი ადათწესების წინააღმდეგ მებრძოლი ყირგიზი ქალი. მოთხრობა ითარგმნა სსრკ ხალხთა და უცხო ენებზე, მან კრიტიკის ცხოველი ინტერესი გამოიწვია ჩვენშიც და საზღვარგარეთაც. კრებულისათვის „მთების და ველების მოთხრობები“ (1962), რ-შიც „ჯამილაც“ შედის, ა-ს ლენინური პრემია მიენიჭა (1963), ხოლო მოთხრობა „შვიდობით, გულსარი!“ (1966) სსრ. სახელმწ. პრემიით აღინიშნა (1968).

*თხზ.*: დედის ყანა, თბ., 1968; მთებისა და ველების მოთხრობები, თბ., 1963; თეთრი ხომალდი (როცა ზღაპარი დასრულდა), თბ., 1973; Первый учитель, М., 1971; Повести (Послесл. Л. Лебедевой), М., 1967

*ლიტ.*: Глинкин П. Е., Ч. Айтматов, Л., 1968; Селивестров М., Откровения любви. Заметки о творчестве Ч. Айтматова, Фр., 1966.

**აიკა** (Ajka), ქალაქი უნგრეთში ვესპრემის მედიე), ბაკონის მთებში. 2 ათ. მცხ. (1967). ალუმინის კომბინატი, ჩინისა და ცეცხლგამძლე აგურის წარმოება, იესი. ა-ის მიდამოებში იღებენ მურა ნახშირსა და ბოქსიტებს.

**აილამა,** ა ჰ ლ ა მ ა, მწვერვალი ცენტრ. კავკასიონზე (სვანეთი, საქ. სსრ) მდ. ყორულდაშის სათავეში. სიმაღლე 4547 *მ*.

აგებულია იურული ფიქლებით. ა-ს ქვედა ფერდობებზე სუბალპ. და ალპ. მდელოებია,, ზედა ფერდობებზე — სუბნივალური და ნივალური ლანდშაფტები. ა-ს სამხრ. ფერდობის ძირას არის ალპინისტური ბანაკი „აილამა".

**აიმაკები,** ავღანეთის ცენტრ. და ჩრდ.-დას. ნაწილში მცხოვრებ ხალხთა ჯგუფი. იხ. *ჩაჰარ-აიმაკები.*

**აიმაკი,** 1. თავდაპირველად გვარის, ტომის, ზოგჯერ ხალხის აღმნიშვნელი სიტყვა თურქული, მონღოლური და ნაწილობრივ ტუნგუს-მანჯურული მოდგმის ხალხებში. ფეოდ. ეპოქაში — მსხვილი სამფლობელო, საუფლისწულო, ზოგჯერ სახანო (მონღოლებში). 2. ადმ. ერთეულების (რაიონების) ადგილ. სახელწოდება ბურიატთა ასსრ და მთიანი ალთაის აო-ში. 3. ძირითადი ადმ.-ტერ. ერთეული მონღ. სახ. რესპუბლიკაში. ა-ის ხელისუფლების უმაღლესი ორგანო არის სახალხო დეპუტატების ხურალი, რ-საც 2 წლის ვადით ირჩევენ.

**აიმანოვი** შაქენ ქენჟეთას ძე (17. II. 1914, — 23. XII. 1970), ყაზახი მსახიობი, რეჟისორი, სსრკ სახ. არტისტი (1959). სკკპ წევრი 1940-იდან. ალმა-ათის დრამის თეატრის მსახიობი (1933-იდან) და მთავარი რეჟისორი (1947—51). განასახიერა ახან-სერეს (მუსრეფოვის „ახან-სერე და აქთოქთი"), ისათაის (ჯანსუგუროვის „ისათაი და მახამბეთი"), ხლესტაკოვის (გოგოლის „რევიზორი"), პეტრუჩიოს (შექსპირის „ჭირვეულის მორჯულება") და სხვ. სახასიათო და ჰეროიკული როლები. დადგა: აუეზოვის „აბაი", ოსტროვსკის „ნიჭიერნი და თაყვანისმცემელნი" და სხვ.; 1940-იდან მოღვაწეობს კინოში. შეასრულა ჯამბულის როლი ამავე სახელწოდების ფილმში. გადაიღო ფილმი „ჩვენი კეთილი ექიმი" (1958). სსრკ სახელმწ. პრემიისა (1952) და ყაზახ. სსრ სახელმწ. პრემიის (1968) ლაურეატი. დაჯილდოებულია ლენინის ორდენითა და შრომის წითელი დროშის ორდენით.

**„აიმან შოლფანი",** XIX ს. I ნახ. ყაზახური ხალხური ლირიკულ-ეპიკური პოემა. ნაწარმოების მთავარი გმირია ყაზახი ქალიშვილი აიმანი, რ-იც კეთილშობილებაზე, ღირსებასა და პატიოსნებაზე ყაზახი ხალხის წარმოდგენის პოეტური განსახიერებაა. პოემა ამათრახებდა მაღალი საზოგადოების წარმომადგენლებს, იცავდა ქალის უფლებებს.

**აიმარა,** სამხრ. ამერიკის ინდიელი ხალხი. ცხოვრობს უმთავრესად ტიტიკაკის ტბის ირგვლივ და ბოლივიის პლატოზე — პუნოს (პერუ), ლა-პასისა და ორუროს (ბოლივია) დეპარტამენტებში. რაოდ. დაახლ. 1,3 მლნ. კაცი (1964). ენა — *აიმარა*. რელიგია — კათოლიკობა. შემორჩენილია წინაქრისტიანულ რწმენათა გადმონაშთებიც. ა-ს წინაპრებმა შექმნეს ტიაუანაკოს კულტურა. XVI ს-ში ა. ესპანელებმა დაიპყრეს, მაგრამ, ჩაგვრისა და დისკრიმინაციის მიუხედავად, მათ შეინარჩუნეს ენა და ეროვნ. კულტურა. ცალკეულ რ-ნებში შემორჩენილია თემური წყობა უხუცესთა მეთაურობით. ძირითადი საქმიანობა მიწათმოქმედება და მესაქონლეობაა.

**აიმარა,** ინდიელთა ტომების — *აიმარას* ენა. გავრცელებულია პუნოს (პერუ) დეპარტამენტის სამხრ. ნაწილში და ლა-პასისა და ორუროს (ბოლივია) დეპარტამენტებში. სახელმწ. ენის—ესპანურის პარალელურად ა-ზე ლაპარაკობს დაახლ. 1,3 მლნ. კაცი (1964). ესპანელების მიერ სამხრ. ამერიკის კოლონიზაციამდე (XVI ს.) ა. მოიცავდა 40-ზე მეტ კილოკავს და განსხვავდებოდა თანამედროვე ენისაგან. ა-ზე შექმნილი ძველი ლიტ. ძეგლებიდან შემორჩენილია მხოლოდ მიწისა და მზის კულტის საგალობელთა ფრაგმენტები. გამოცემულია მისიონერების მიერ ა-ზე თარგმნილი ბიბლია, ლოცვანი, ქადაგებანი. 1900 ქ. ლა-პასში დაარსდა აიმარას ენისა და ისტ. შემსწავლელი აკადემია.

**აიმარა,** სოფელი აფხ. ასსრ ოჩამჩირის რ-ნში (ჭლოუს სოფსაბჭო), მდ. დუაბის (მოქვის შენაკადი) ნაპირზე. ზ. დ. 210 *მ*, შავი ზღვიდან 20 *კმ*, ოჩამჩირიდან 28 *კმ*. ნ. ლაკობას სახ. კოლ-ბა (მეჩაიეობა, მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა სოფ. ჭლოუში (5 *კმ*).

**აინალოვი** დიმიტრი ვლასის ძე [8 (20). II. 1862, მარიუპოლი, — 12. XII. 1939, ლენინგრადი], საბჭოთა ხელოვნ. ისტორიკოსი, მეცნ. აკად. წ.-კორ. (1914). სწავლობდა ოდესაში ნოვოროსიისკის უნ-ტში ნ. *კონდაკოვთან*, 1890—1903 კითხულობდა ლექციების კურსს ყაზანის უნ-ტში, 1903-იდან იყო პეტერბ. უნ-ტის პროფესორი. მისი ძირითადი ნაშრომებია: „ბიზანტიური ხელოვნების ელინისტური საფუძვლები" (1900), რ-შიც ახლებურად არის გაშუქებული და შეფასებული ბიზანტიური ხელოვნ. საწყისები, „XIV ს. ბიზანტიური ფერწერა" (1917), „რუსული მონუმენტური ხელოვნების ისტორია" (2 ტომად, 1932—33, გერმ. ენაზე), „ეტიუდები ლეონარდო და ვინჩის შესახებ" (1939). ა-ის ერთ-ერთ ნაშრომში განხილულია წებელდის კანკელის რელიეფები.

*თხზ*.: Некоторые христианские памятники Кавказа, «Археологические известия и заметки», 1895, № 7—8.

**აინები,** კ. ჰოკაიდოზე (იაპონია) მცხოვრები ხალხი. დაახლ. 20 ათ. კაცი (1967, შეფასება). ლაპარაკობენ აინურ და იაპონურ ენებზე. ენით, ანთროპოლ. ტიპით, მატერ. კულტურის მრავალი ელემენტით ა. ძლიერ განირჩევიან იაპონელებისაგან და სამხრ.-აღმ. აზიის მკვიდრთ ემსგავსებიან. როგორც ჩანს, მათი წინაპრები ადრინდ. ნეოლითის ხანაში სამხრ.-აღმ. აზიიდან გადასულან იაპონიაში. XVIII ს-მდე ა. კამჩატკაზეც ცხოვრობდნენ. XX ს. დასაწყისამდე კი — სამხრ. სახალინსა და კურილის კ-ებზე. მათი ნაწილი ნივხებს და იტელმენებს შეერწყა, ნაწილი კი იაპონიაში გადასახლდა. XIX ს. შუა ხანებში იაპონელთა მიერ ჰოკაიდოს კოლონიზაციამ მოშალა ა-ის ტრად. ბინადარ მეურნეობაზე (თევზჭერა, ნადირობა) დაფუძნებული ცხოვრების წესი.

**აინი** (ფსევდ.; ნამდვ. სახელი — ს ა დ რ ე დ ი ნ ს ა ი დ-მ უ რ ა დ ი ს ძ ე) [15 (27). IV. 1878, სოფ. სოქთარე, ბუხარის ვილაიეთი, — 15. VII. 1954, ქ. დუშანბე], ტაჯიკი მწერალი და მეცნიერი, ტაჯ. საბჭ. ლიტ-რის ფუძემდებელი. ფილოლ. მეცნ. დოქტორი (1948), ტაჯ. სსრ მეცნ. აკად. პირველი პრეზიდენტი (1951—1954), უზბ. სსრ მეცნ. აკად. საპატიო წევრი (1943); სსრკ III და IV მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაიბადა ხელოსნის ოჯახში. 11 წლისა დაობლდა. 1890—1899 სწავლობდა ბუხარის სხვადასხვა მედრესეში და შემთხვევითი სამუშაოებით ირჩენდა თავს. განიცადა ტაჯიკი განმანათლებლების — პოეტისა და ენციკლოპედისტის აჰმად *დანეშის,* პოეტების შაჰინისა და სავდას გავლენა. ქადაგებდა რევ. იდეებს, მასწავლებლობდა, ადგენდა სახელმძღვანელოებს. მალე სახელი გაითქვა, როგორც ნიჭიერმა პოეტმა. 1912-იდან ა. პუბლიცისტურ წერილებსა და ლექსებს ბეჭდავდა ტაჯიკურ და უზბეკურ პრესაში. ა-ს სდევნიდნენ. 1917 გაროზგეს და ჩააგდეს დილეგში, საიდანაც რუსმა რევოლუციონერმა ჯარისკაცებმა დაიხსნეს. 1918 ბუხარის ემირმა სიკვდილით დასაჯა ა-ს ძმა. ამ შემთხვევის გამო პოეტმა დაწერა ელეგია და „თავისუფლების მარში" (1918), რ-იც შუააზიელ რევოლუციონერთა ჰიმნად იქცა. 1920 დაწერა პირველი მოთხრობა „ბუხარელი ჯალათები", რ-ითაც სამარცხვინო ბოძზე გააკრა ბუხარის სახანოში გამეფებული განუკითხაობა და სისხლიანი რეჟიმი. ამავე წელს მონაწილეობდა ბუხარის სახ. რევოლუციაში. 1924 გამოაქვეყნა „ოდინა" — მოთხრობა ბეჩავი ახალგაზრდა კაცის ტრაგიკული ბედის შესახებ. პირველ ტაჯ. რომანში „დოხუნდა" (1927—28, დაიბეჭდა 1930) ა-მ უკვე კლასობრივ ბრძოლაში ჩაბმული გმირი გამოიყვანა, რ-იც სოც. უკუღმართობის მიზეზს ჩასწვდომია და რევოლუციის გზას მიჰყვება. რომან-ეპოპეაში „მონები" (1934) გმირთა მესამე თაობა — სოციალიზმის მშენებელი ადამიანები არიან წარმოდგენილი. ტაჯ. საბჭ. პროზის შედევრია ა-ს ავტობიოგრ. რომანი „მოგონებები" (წგნ. 1—4, 1949—54, ქართ. თარგმანით—„ბუხარა"), რ-საც 1950 სახელმწ. პრემია მიენიჭა. რომანის წარმატება განაპირობა ღრმა ცხოვრებისეულმა სიმართლემ, მწერლის ლეგენდარულმა ბიოგრაფიამ და ძველი ბუხარის ცხოვრების ორომტრიალში მოქცეული სხვადასხვა კლასისა და ფენის, სხვადასხვაგვარი ხასიათებისა და ვნებების, კოლორიტული მხატვრული სახეების ოსტატურად დახატულმა პანორამამ. ა-ს შემოქმედებამ სათავე დაუდო თანამედროვე ტაჯ. სალიტერატურო ენის ჩამოყალიბებას. ა. უზბეკურ ენაზეც წერდა. იგი იყო თვალსაჩინო აღმოსავლეთმცოდნე. ეკუთვნის გამოკვლევა „მანღითიან ამირათა ისტორია" (1923), მონოგრაფიები რუდაქის, ფირდოუსის, ბიდილისა და სხვ. შესახებ, შეადგინა ანთოლოგია „ტაჯიკური მწერლობის ნიმუშები" (ნაწ. 1—3, 1926).

*თხზ*.: Куллиёт, ч. 1—8, 10, 11, Сталинобод, 1958—69; ბუხარა, წგნ. 1—4, თბ., 1956—64.

*ლიტ*.: Б р а г и н с к и й И. С., Жизнь и творчество С. Айни, М., 1958; Садриддин Айни (1878—1954). Библиографич. указатель, Сталинабад, 1956.

*მ. თოდუა.*

**აინინა,** წარმართული ღვთაება-კერპი ძვ. საქართველოში. ქართ. წყაროები ა-ს თაყვანისცემის შემოღებას და მცხეთაში კერპის აღმართვას ქართლის მეორე მეფეს — *საურმაგს* მიაწერს. ა-ს ხსოვნა ხალხურ გადმოცემებში არ შემორჩენილა.

*წყარო*: ლ ე ო ნ ტ ი მ რ ო ვ ე ლ ი, ცხოვრება ქართველთა მეფეთა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 1, თბ., 1955.

**აინური ენა,** *აინების* ენა. გავრცელებულია უპირატესად კ. ჰოკაიდოზე (იაპონია). XVIII—XIX სს-ში ა. ე-ის დიალექტები გავრცელებული ყოფილა აგრეთვე კურილის კ-ებზე, კამჩატკასა და სახალინზე. სახალინზე დღეს ამ ენაზე მხოლოდ ერთეულები ლაპარაკობენ. ა. ე-ზე მოლაპარაკეთა რიცხვი უცნობია, რადგან აინები (სულ 20 ათ-მდე კაცი; 1967) იაპონელებს შეერივნენ და მათი უმრავლესობა იაპ. ენაზე მეტყველებს. ა. ე-ის კონსონანტური სისტემა მარტივია, მჟღერი და ყრუ ხშულები (b—p, d—t, g—k) გარჩეულია მხოლოდ პოზიციურად. გრამატ. სტრუქტურა აგლუტინაციურია. დამახასიათებელია მხოლ. და მრავლ. რიცხვის გარჩევის ფაკულტატიურობა, რითაც უახლოვდება იზოლირებული ენების ზოგიერთ ტიპს. თვლის სისტემა ოცობითია (90 აინურად — „ხუთოცი ათ ნაკლებ"). სხვა ენებთან ა. ე-ის ნათესაობა მიკვლეული არ არის. იაპონიის კ-ებზე გეოგრ. სახელწოდებათა უმრავლესობა აინური წარმომავლობისაა.

**აინშტაინი** (Einstein) ალბერტ (14. III. 1879, ქ. ულმი, გერმანია, — 18. IV. 1955, ქ. პრინსტონი, აშშ), გერმ. ფიზიკოსი. დაიბადა ელექტროტექ. ხელსაწყოთა მაღაზიის მფლობელის ოჯახში. სწავლობ-


ჩ. აითმათოვი.


მწვერვალი აილამა.


შ. აიმანოვი.


აინი.

და მიუნხენში, მილანში, ციურიხში. ა-მა უარი განაცხადა გერმ. ქვეშევრდომობაზე და „მოქალაქეობის" გარეშე დარჩა. 1896—1900 სწავლობდა ციურიხის პოლიტექნიკუმში, რ-ის დამთავრების შემდეგ ცოტა ხანს მასწავლებლობდა. 1901 შვეიცარიის ქვეშევრდომობა მიიღო. 1902 ბერნის საპატენტო ბიუროში ტექ. ექსპერტად დაიწყო მუშაობა. 1909—1911 ციურიხის უნ-ტის პროფესორია, 1911—1912 — პრაღის გერმ. უნ-ტის თეორ. ფიზ. კათედრის გამგე. 1912 კვლავ ციურიხის პოლიტექნიკუმის პროფესორია. 1913 ა-ს ირჩევენ პრუსიის მეცნ. აკად. წევრად, ხოლო 1914 გადადის ბერლინში, სადაც წლების მანძილზე ფიზ. ინ-ტის დირექტორი და ბერლინის უნ-ტის პროფესორია. გერმანიაში ფაშისტური რეჟიმის გაბატონების შემდეგ (1933), ა-მა პროტესტის ნიშნად უარი განაცხადა პრუსიის აკად. წევრობაზე და აშშ-ში გადასახლდა. აქ იგი მიიწვიეს პრინსტონის ფუნდამენტურ გამოკვლევათა ინ-ტში, სადაც გარდაცვალებამდე მუშაობდა.



ა. აინშტაინი.

1901—1903 გამოქვეყნდა ა-ის პირველი შრომები, რ-ებიც კაპილარული მოვლენებისა და თერმოდინამიკის სტატისტ. დასაბუთების საკითხებს შეეხებოდა. ფიზიკაში ახალი ეპოქა შექმნა 1905 გამოქვეყნებულმა ოთხმა ნაშრომმა. ა-მა მ. *პლანკის* კვანტური ჰიპოთეზა სინათლის ენერგიაზეც გაავრცელა და წამოაყენა სინათლის კვანტების ჰიპოთეზა, რ-ის თანახმად სინათლე შეიძლება წარმოვიდგინოთ როგორც ნაწილაკების ნაკადი. ეს იდეა საფუძვლად დაედო გამოსხივების კვანტურ თეორიას. ა-მა ჩამოაყალიბა ფოტოეფექტის კანონი; განავითარა ბროუნის მოძრაობის მოლეკულური თეორია, რ-ის თანახმად ეს მოძრაობა სითხის მოლეკულების ქაოსური მოძრაობისა და ბროუნის ნაწილაკებთან მათი დაჯახების შედეგია. საფუძველი ჩაუყარა *ფარდობითობის სპეციალურ თეორიას*, რითაც რადიკალურად შეცვალა კლასიკური ფიზიკის წარმოდგენა სივრცესა და დროზე. წინააღმდეგ კლასიკური ფიზ. დებულებისა სივრცის, დროისა და ერთდროულობის აბსოლუტურობის შესახებ, მან დაამტკიცა, რომ ისინი ფარდობითი არიან, ე. ი. დამოკიდებული არიან *ათვლის სისტემის* არჩევაზე. ეს შედეგები ა-მა მიიღო *ფარდობითობის პრინციპსა* და იმ დებულებაზე დამყარებით, რომ *სინათლის სიჩქარე* არ არის დამოკიდებული წყაროს სიჩქარეზე. ამით საფუძველი ჩაეყარა თანამედროვე რელატივისტურ ფიზიკას. შემდეგ ა-მა დაადგინა ენერგიისა და მასის ურთიერთდამოკიდებულება, რ-ის თანახმადაც ყოველი სხეულის ენერგია დაკავშირებულია მასასთან შემდეგნაირად: $E=mc^2$, სადაც $m$ მასაა, ხოლო $c$—სინათლის სიჩქარე. ეს თანაფარდობა თანამედროვე ბირთვული ენერგეტ. საფუძველია 1907 ა. აქვეყნებს მნიშვნელოვან შრომას, რ-შიც მყარი სხეულების თბოტევადობის საკითხებში პლანკის კვანტურ ჰიპოთეზას იყენებს და ამით საფუძველს უყრის თბოტევადობის თანამედროვე კვანტურ თეორიას. 1907—16 იგი მუშაობს *ფარდობითობის ზოგადი თეორიის* შექმნაზე. ეს თეორია არაინერციული სისტემისათვის ფარდობითობის სპეც. თეორიის განზოგადებაა. ა. ემყარება გრავიტაციული და ინერციული მასების ტოლობის ექსპერ. ფაქტს და გამოთქვამს ფარდობითობის ზოგად პრინციპს, რ-ის თანახმად ბუნების კანონები ათვლის ერთი სისტემიდან ათვლის ნებისმიერ სისტემაზე გადასვლისას ინვარიანტული უნდა იყოს. ამით ა-მა გააიგივა *ინერცია* და *გრავიტაცია*, რამაც შესაძლებლობა მისცა შეექმნა გრავიტაციული ველის ახალი თეორია. ამ თეორიის თანახმად, გრავიტაციული ველი შედეგია სივრცე-დროის კონტინუუმის გამრუდებისა, რაც მატერ. სხეულებითაა გამოწვეული. ა-მა გამოიყვანა გრავიტაციული ველის განტოლებები, რ-თა საშუალებითაც ახსნა ერთი ასტრონ. მოვლენა — მერკურის პერიჰელიუმის საუკუნეობრივი გადანაცვლება, რაც ორი საუკუნის განმავლობაში აუხსნელი რჩებოდა, და იწინასწარმეტყველა ორი ახალი მოვლენა — სინათლის სხივის გადახრა დიდი მასის მქონე სხეულის მახლობლად გავლისას და ატომის მიერ გამოსხივებული სინათლის სიხშირის შემცირება ძლიერ გრავიტაციულ ველში. ორივე ამ მოვლენის ექსპერიმენტულმა შემოწმებამ დაადასტურა ა-ის მოსაზრებები. ა-მა გრავიტაციული ველის განტოლებები მთელი სამყაროს მიმართ გამოიყენა და ამით საფუძველი ჩაუყარა რელატივისტურ კოსმოლოგიას (1917). ა-ის, ნიდერ. დე-სიტერის, საბჭ. ფიზიკოს ა. ფრიდმანის, ბელგ. ლემეტრისა და სხვ. შრომებმა რელატივისტური კოსმოლოგია თანამედროვე ფიზ. და ასტრონ. ერთ-ერთ მოწინავე დარგად აქცია. 1916 ა. აქვეყნებს მნიშვნელოვან შრომას, რ-შიც გამოჰყავს პლანკის კანონი გამოსხივებისათვის სპონტანურ და ინდუცირებულ გამოსხივებათა ალბათობის განხილვის საშუალებით. აქ გამოთქმული იდეები საფუძვლად დაედო თანამედროვე კვანტურ რადიოფიზიკას. 1921 ა-ს ფოტოელექტრულ ეფექტზე დაწერილი შრომებისათვის ნობელის პრემია მიენიჭა. 1924 იგი აქვეყნებს ინდ. ფიზიკოსის შ. ბოზეს სტატიას „პლანკის კანონი და სინათლის კვანტების ჰიპოთეზა", რ-იც მას ავტორმა გამოუგზავნა. ამ სტატიის იდეის საფუძველზე მან განავითარა *ბოზე-აინშტაინის სტატისტიკა* იდეალური აირისათვის. ამ შრომაში ავტორმა პირველად მიუთითა ახალ მოვლენაზე, რ-იც შემდეგ ცნობილი გახდა ბოზე-აინშტაინის კონდენსაციის სახელწოდებით. ამავე შრომაში ა-მა აღნიშნა, თუ რა დიდი მნიშვნელობა ჰქონდა ლ. დე *ბროილის* იდეას ნაწილაკების ტალღური ბუნების შესახებ, და განავითარა სინათლის კვანტების ორმაგი — კორპუსკულური და ტალღური ბუნების იდეა. დაახლ. ამავე წლებიდან ა. ცდილობდა შეექმნა ე. წ. „ველის ერთიანი თეორია", რ-შიც ყველა არსებული ველი და მატერ. ნაწილაკი წარმოდგენილი იქნებოდა, როგორც *რიმანის სივრცის* ან უფრო რთული სივრცის გეომ. თვისებების შედეგი. მიუხედავად იმისა, რომ სიცოცხლის უკანასკნელი ათეული წლები მან ამ იდეას მიუძღვნა, მისი ბოლომდე განხორციელება მაინც ვერ შეძლო. ა. ვერ შეურიგდა კვანტური თეორიის იმ ინტერპრეტაციას, რ-იც განავითარეს ნ. *ბორმა* და ვ. *ჰაიზენბერგმა* და რ-იც, საერთოდ, თანამედროვე ფიზიკაშია მიღებული. ფიზ. და, კერძოდ, კვანტური თეორიის პრინციპული საკითხების გასარკვევად დიდი მნიშვნელობა ჰქონდა ა-ისა და ბორის დისკუსიას. სიცოცხლის უკანასკნელ წლებში ა-მა ბ. ჰოფმანთან და ლ. *ინფელდთან* ერთად შექმნა ნაშრომები, რ-ებიც მიეძღვნა გრავიტაციული ველის განტოლებებიდან მოძრაობის განტოლებათა გამოყვანას. ა-ის ფილოს. მსოფლმხედველობა არ იყო თანამიმდევრული. თუ ახალგაზრდობაში იგი მახის ფილოს. გავლენას განიცდიდა და აშკარა პოზიტივისტურ აზრებს გამოთქვამდა, შემდეგ გადაჭრით გამოვიდა პოზიტივისტური ფილოს. წინააღმდეგ. მიუხედავად ამისა, ა. მაინც ვერ გახდა მატერიალისტი, ვინაიდან გნოსეოლოგიური პრობლემების განხილვისას ხშირად ეკლექტიკურ მოსაზრებებს გამოთქვამდა.

ა. მრავალი ქვეყნის მეცნ. აკად. და სამეცნ. საზ-ბის წევრი იყო. 1927 იგი სსრკ მეცნ. აკად. საპატიო წევრადაც აირჩიეს.

ა. იყო დიდი ჰუმანისტი და მშვიდობისა და კაცობრიობის კეთილდღეობისათვის აქტ. მებრძოლი.

*თხზ.*: Собр. научных трудов, т. 1—4, М., 1965—67.

*ლიტ.*: მ ი რ ი ა ნ ა შ ვ ი ლ ი მ., ა ვ ა ლ ი ა ნ ი ს., ალბერტ აინშტაინი, თბ., 1972; პ ა რ კ ა ძ ე ვ., გამოჩენილი ფიზიკოსები, თბ., 1967; З е л и г К., Альберт Эйнштейн, пер. с нем., 2 изд., М., 1966.

*მ. მირიანაშვილი.*

**აინშტაინი** (Einstein) ალფრედ (30. XII. 1880, მიუნხენი, — 13. II. 1952. ელ-სერიტო, კალიფორნია), გერმანელი მუსიკის ისტორიკოსი და კრიტიკოსი. მოღვაწეობდა მიუნხენში, შემდეგ ბერლინში. 1933 დატოვა ფაშისტური გერმანია. ცხოვრობდა ჯერ ინგლისში, შემდეგ იტალიაში, 1939-იდან კი აშშ-ში; 1945 მიიღო ამერიკის მოქალაქეობა.

ა. მრავალი ნაშრომის ავტორია, მ. შ. აღსანიშნავია მონოგრაფიების სერია „გერმანელი მუსიკოსების ცხოვრება" (1914-იდან), „მუსიკის ისტორია" (1917), „ჰაინრიხ შიუტცი" (1925), „რომანტიზმის ეპოქის მუსიკა" (1947), „მოცარტი. მისი ხასიათი. მისი შემოქმედება" (1945-1953), „იტალიური მადრიგალი" (3 ტომად, 1949) და სხვ.

**აინშტაინი,** სინათლის კვანტების ენერგიის საზომი ერთეული. იხმარება ფოტოქიმიაში. 1 ა. უდრის გარკვეული სიხშირის სინათლის კვანტების ენერგიას, რ-იც ფოტოქიმ. სისტემაში გამოიწვევს $6{,}02252 \cdot 10^{23}$ (*ავოგადროს რიცხვი*) მოლეკულის ფოტოქიმ. გარდაქმნას. კავშირი 1 ა-სა და სინათლის სიხშირეს ($\nu$) შორის გამოისახება ფორმულით $E = 6{,}02252 \cdot 10^{23} h\nu$, სადაც $h$ პლანკის მუდმივაა. „ა." ეწოდება ა. *აინშტაინის* პატივსაცემად.

**აინშტაინის კანონი,** ფოტოქიმიის ძირითადი კანონი, რ-ის თანახმად თითოეულ შთანთქმულ *ფოტონს* შეუძლია გამოიწვიოს ერთი ელემენტარული ფოტორეაქცია. კანონი აღმოაჩინა ა. *აინშტაინმა* (1912).

**აინშტაინიუმი** (ლათ. Einsteinium), Es, მენდელეევის პერიოდული სისტემის III ჯგუფის ხელოვნურად მიღებული რადიოაქტიური ქიმ. ელემენტი, ეკუთვნის აქტინოიდების ოჯახს, ატ. ნომერი 99. აღმოაჩინა ამერ. მეცნიერთა ჯგუფმა ბირთვული რეაქციების შედეგად მიღებულ პროდუქტებში (1952). „ა." ეწოდა ა. აინშტაინის პატივსაცემად (1955). ცნობილია ა-ის რამდენიმე იზოტოპი (მ. შ. 246 მასური რიცხვით ყველაზე მდგრადია). მისი იზოტოპები მიღებულია ციკლოტრონზე აზოტის იონებით ურანის დაბომბვისას. ა-ის ქიმ. თვისებები ნაკლებადაა შესწავლილი.

**აიოვა** (Iowa), შტატი აშშ-ის შუა დასავლეთში, მდ-ებს მისისიპისა და მისურის შორის. ფართ. 145,8 ათ. *კმ*²; მოსახლ. 2789,9 ათ. კაცი (1970), მ. შ. დაახლ. 53% ქალაქში ცხოვრობს. ადმ. ც. — ქ. დე-მოინი. ტერიტ. დიდი ნაწილი ვაკეა (საშ. სიმაღლე 400—500 *მ*). ჰავა თბილია, ზომიერად კონტინენტური. ნალექები 700—1000 *მმ* წელიწადში. ნიადაგი ნოყიერია, შავმიწა და შავმიწისებრი. ეკონ. საფუძველია სოფ. მეურნ., რ-ის პროდუქციის ღირებულების მიხედვით შტატს II ადგილი უკავია აშშ-ში. ა. ე. წ. სიმინდის სარტყლის შტატებს განეკუთვნება. ტერიტ. დაახლ. 70% სახნავია, 11—12% — სათიბ-საძოვარი, 7% — ტყე. ნათესი ფართ. 90%-ზე მეტი უჭირავს საკვებ კულტურებს — სიმინდს (დაახლ. 50%, 12—14 მლნ. *ტ* წელიწადში), შვრიას (25%), ნათეს ბალახს (15—16%), სოიას (მოსავლის მიხედვით I—II ადგილი აშშ-ში). სოფ. მეურნ. სასაქონლო პროდუქციის დაახლ. 80%-ს მეცხოველეობა იძლევა. მეცხოველეობა ძირითადად სახორცე მიმართულებისაა. მნიშვნელოვანი ადგილი უკავია მეფრინველეობას.

ა-ის სოფ. მეურნ. სასაქონლო პროდუქციის 2/3-ს იძლევა მსხვილი კაპიტალ. მეურნეობები. დამმუშავებელი მრეწვ. ადგილობრივი სას.-სამ. ნედლეულის ბაზაზე მუშაობს (ჩაბმულია 220 ათ. კაცი,

1969). განვითარებულია უმთავრესად ხორცის, რძის, კარაქისა და საფქვავი მრეწვ., ამზადებენ სას.-სამ. მანქანებს. ბევრ ქალაქში (დავენპორტი, დუბიუკი და სხვ.) სამხ. მრეწვ. საწარმოებია.

**აიონი,** კუნძული აღმ. ციმბირის ზღვაში (რსფსრ მაგადანის ოლქის ჩუკოტის ნაციონალურ ოკრუგში), ფართ. დაახლ. 2 ათ. *კმ*², მაქს. სიმაღლე 64 *მ*. აგებულია ნამარხი ყინულის შემცველი ფხვიერი ნალექებით. ჭარბობს არქტ. ტუნდრა. ირმის საზაფხულო საძოვრები.

**აიონ-ოროსი** (ბერძნ. Hagion Oros, ახალი ბერძნ. ajōn Oros — წმინდა მთა), ა თ ო ნ ი, ნახევარკუნძული აღმ. საბერძნეთში, ქალკედონის ნ.-კ-ის აღმ. შვერილი. შეჭრილია ეგეოსის ზღვაში. სიგრძე 50 *კმ*, სიგანე 10 *კმ*. მის სამხრ.-აღმ. ნაწილში აღმართულია მთა ათონი (2033 *მ*). ა. კრისტალური ფიქლებით აგებული ჰორსტია. შემოსილია მაქვისით, ფიჭვის, მუხისა და წიფლის ტყეებით. ნ.-კ-ის ძველი სახელწ. იყო აქტე. ძვ. წ. 480 საბერძნეთის წინააღმდეგ გამოლაშქრებამდე ქსერქსეს აქტეს ყელზე გაუჭრია არხი, რ-ის კვალი დღემდეა შემორჩენილი. VII—VIII სს-ში აქ იწყება განდეგილების, შემდეგ მონაზონთა დამკვიდრება და სამონასტრო მშენებლობა. VIII ს. ბოლოს ქართველ მონაზვნებს აქ მცირე სავანე „ათო" დაუფუძნებიათ. შემდეგ არაბთა თავდასხმების შედეგად ა. რამდენჯერმე გაუკაცრიელებულა. პირველი დიდი მონასტერი — „დიდი ლავრა" აქ 963 ააგო *ათანასე ათონელმა*. ათანასე ათონელის წინამძღვრობის დროსვე დაარსდა მონასტერი ვატოპედი და *ათონის ივერთა მონასტერი*. ბერძნებსა და ქართველებს გარდა აქ მონასტრები ააშენეს სერბებმა (ხილანდარი), ბულგარელებმა (ზოგრაფუ), რუსებმა (როსიკონი) და სხვ.; XV ს-ში ა-ზე 30 მონასტერი და 30 ათ-მდე მონაზონი იყო, 1961 კი 20 მონასტერი და 12 სოფელი (2687 მცხ.). ბიზანტ. იმპერიის დაცემის ხანაში, კერძოდ, თესალონიკეს დაცემის შემდეგ (1430) ა. ოსმალებმა დაიპყრეს და ყოველწლიური გადასახადის პირობით მონასტრებს მმართველობის და კულტის თავისუფლება მიანიჭეს. I მსოფლიო ომის შემდეგ ა. საბერძნეთის შემადგენლობაში (თესალონიკეს ნომოსი) შევიდა. ა-ის მონასტრებზე უმაღლესი იურისდიქციის უფლება კონსტანტინოპოლის პატრიარქის ხელთ არის, ხოლო მონასტრებს მართავს მათივე 20 წარმომადგენლისაგან შემდგარი საბჭო. აღმასრულებელი ხელისუფლება ეკუთვნის მორიგეობით არჩეულ საბჭოს 4 წევრს და კრების თავმჯდომარეს — პროტოსს, რ-ის ადგილსამყოფელია კარიასი (X ს-იდან). ა-ის საკულტო არქიტექტურისათვის დამახასიათებელია გუმბათიანი სამაბსიდიანი ტაძრები, ჩვეულებრივ ორმაგი კარიბჭით. მონასტერთან არის სატრაპეზოები, საცხოვრებლები, სენაკები, ბიბლიოთეკა და სამეურნეო ნაგებობანი; ზოგიერთ მონასტერში შესანიშნავი ფრესკები, მოზაიკა, ხატები, ოქრომჭედლობისა და მინანქრის საუკეთესო ნიმუშებია (ყველაზე ადრინდელი XI ს. განეკუთვნება). ა-ის მონასტრების ძვირფასი საგანძურია 11 ათასამდე ხელნაწერი (ბერძნული, ქართული, სლავური), სიგელ-გუჯრები და სხვ. დოკუმენტები. ეს მასალა საუკუნეთა მანძილზე ნადგურდებოდა მტერთა შემოსევის შედეგად. ბევრი ხელნაწერი დაიღუპა ოსმალეთის წინააღმდეგ ბერძენთა ეროვნ.-განმათ. აჯანყების დროს 1821—29. უკანასკნელ ხანს მიღებულია ზომები ა-ის ყველა ხელნაწერის აღსანუსხავად და მათ ფოტოპირთა გადასაღებად.

*ლიტ.*: Кондаков Н. П., Памятники христианского искусства на Афоне, СПб., 1902; Натроев А., Иверский монастырь на Афоне, Тфл., 1909; Успенский П., История Афона, ч. 1—3, К., 1877; Biès J., Mont Athos, P., 1963; Le millénaire du mont Athos. 963—1963, Études et mélanges, t. 1—2, [Chevetogne], 1963—64; Sherrard Ph., Athos the mountain of silence, Oxf. (Toronto), 1960.

*ა. ალექსიძე.*

**აიოძორის ქედი,** დ ა რ ა ლ ა გ ი ო ზ ი, ქედი სომხ. მთიანეთის სამხრ. ნაწილში (სომხ. სსრ და ნახიჩევანის ასსრ). აღმ-იდან აკრავს ზანგეზურის ქედი. სიგრძე 70 *კმ*, სიმაღლე 3120 *მ*-მდე (მწვ. გოგი). აგებულია დანალექი და ვულკანოგენური ქანებით. ჭარბობს მთა-სტეპისა და მთა-მდელოს ლანდშაფტი.

**აი-პეტრი,** მწვერვალი ყირიმის მთების მთავარ (სამხრ.) ქედზე, ალუპკის რ-ნში. სიმაღლე 1233 *მ*. აგებულია უმთავრესად კირქვებით. შავი ზღვისაკენ ეშვება ციცაბო კალთებად.

**აირანალიზატორი,** აირის ნარევის თვისებრივი და რაოდენობრივი შედგენილობის განმსაზღვრელი ხელსაწყო. განასხვავებენ ავტომ. და არაავტომ. ა-ებს. არაავტომ. ა-ებს შორის ყველაზე მეტად გავრცელებულია აბსორბციული ა., რ-შიც აირის ნარევის კომპონენტები თანამიმდევრულად შთაინთქმება სხვადასხვა რეაგენტით (იხ. *აირების ანალიზი*). ავტომ. ა. უწყვეტად ზომავს აირის წნევას ან აირის ერთ-ერთი კომპონენტის რომელიმე ფიზ. ან ფიზ.-ქიმ. მახასიათებელს. მუშაობის პრინციპის მიხედვით ავტომ. ა-ებს სამ ჯგუფად ყოფენ. I ჯგუფს განეკუთვნება მ ო ც უ ლ ო ბ ი თ-მ ა ნ ო მ ე ტ რ უ ლ ი ანუ ქიმიური ა-ები. ასეთი ა-ით აირის ნარევის მოცულობის ან წნევის ცვლილებებს ადგენენ. საანალიზოდ ფიზ. მეთოდებს იყენებენ, დამხმარე საშუალებად — ქიმ. რეაქციებს. II ჯგუფის ა-ებში ანალიზის მეთოდი იგივეა, დამხმარე საშუალება კი ფიზ.-ქიმ. პროცესებია (თერმოქიმ., ელექტროქიმ., ფოტოკოლორიმეტრიული, ქრომატოგრაფიული). თ ე რ მ ო ქ ი მ ი უ რ ი პროცესის დროს აირის კატალიზური დაჟანგვის რეაქციით (წვით) გამოწვეულ სითბურ ეფექტს ზომავენ და უმთავრესად საწვავი აირის კონცენტრაციას ადგენენ. ე ლ ე ქ ტ რ ო ქ ი მ ი უ რ ი პროცესი საშუალებას იძლევა აირის შთამნთქმელი ხსნარის ელექტრული გამტარობის მიხედვით განვსაზღვროთ ნარევში აირის კონცენტრაცია. ფ ო ტ ო კ ო ლ ო რ ი მ ე ტ რ ი უ ლ ი ანალიზისას ნივთიერებათა ფერის ცვლილებების მიხედვით საზღვრავენ აირის ნარევში ტოქსიკური მინარევების (მაგ., გოგირდწყალბადის, აზოტის ჟანგეულების) მიკროკონცენტრაციას მაშინ, როცა ეს მინარევები რეაქციაში არიან საანალიზო კომპონენტთან. ქ რ ო მ ა ტ ო გ რ ა ფ ი უ ლ პროცესს უმეტესად აიროვან ნახშირწყალბადთა ნარევის საანალიზოდ იყენებენ (იხ. აგრეთვე *ქრომატოგრაფია, ქრომატოგრაფები*). III ჯგუფის ა-ებში (თერმოკონდუქტომეტრიული, დენსიმეტრიული, ოპტ., ულტრაიისფერი) საანალიზოდ წმინდა ფიზ. მეთოდებს იყენებენ. თ ე რ მ ო კ ო ნ დ უ ქ ტ ო მ ე ტ რ ი უ ლ ი ა. აირის თბოგამტარობის გაზომვით იძლევა ორკომპონენტიანი ნარევის ანალიზის საშუალებას (თუ ნარევში მხოლოდ ერთი კომპონენტის კონცენტრაცია იცვლება, მრავალკომპონენტიანი ნარევის ანალიზიც შეიძლება). დ ე ნ ს ი მ ე ტ რ ი უ ლ ი ა-ით ზომავენ აირის ნარევის სიმკვრივეს და ადგენენ უმეტესად ნახშირორჟანგის რაოდენობას. მ ა გ ნ ი ტ უ რ ა-ს უმთავრესად ჟანგბადის კონცენტრაციის განსასაზღვრავად იყენებენ, ხოლო ო პ ტ ი კ უ რ ს — აირის ნარევის ოპტ. სიმკვრივის გასაზომად. უ ლ ტ რ ა ი ი ს ფ ე რ ი ა-ით საზღვრავენ აირის ნარევში ჰალოგენების, ვერცხლისწყლის ორთქლისა და ზოგიერთი ორგანული ნაერთის შემცველობას.




**აირბალონიანი ავტომობილი,** ავტომობილი, რ-ის ძრავა ბალონებში მოთავსებული შეკუმშული ან გათხევადებული საწვავი აირით მუშაობს. სათბობად იყენებენ ნავთობისა და კოქსის აირებს, გათხევადებულ მეთანს და პროპან-ბუტანისა და პროპილენ-ბუტილენის ჯგუფის აირებს. ნავთობისა და კოქსის აირებს კუმშავენ 15—20 *მეგნ/მ*² (150—200 *კგძ/სმ*² წნევამდე). მეთანს ატმოსფერული წნევისა და —161,3°C ტემპ-რის პირობებში ათხევადებენ; ინახავენ 1 *მეგნ/მ*² (10 *კგძ/სმ*²) წნევისათვის გაანგარიშებულ იზოთერმულ ბალონებში; იყენებენ როგორც ძრავას სათბობად, ისე ძარაში დაბალი ტემპ-რის მისაღებად (იმ პროდუქტების გადაზიდვისას, რ-ებიც ადვილად ფუჭდება). პროპან-ბუტანისა და პროპილენ-ბუტილენის ჯგუფის აირებს ჩვეულებრივი ტემპ-რისა და მცირე წნევის პირობებში ათხევადებენ; ინახავენ 1,6 *მეგნ/მ*² (16 *კგძ/სმ*²) წნევისათვის გაანგარიშებულ ფოლადის ბალონებში.

ა. ა-ში ხშირად იყენებენ ჩვეულებრივ კარბიურატორიან ძრავას, რ-ზეც დამატებით დამონტაჟებულია აირმიმწოდებელი




ფოტოკოლორიმეტრიული აირანალიზატორი: 1. სინათლის წყარო; 2. ლინზები; 3. სარკეები; 4. ინდიკატორული ლენტი; 5. ფოტოელემენტები; 6. მარეგისტრებელი ხელსაწყო; 7. აირის მიმწოდებელი საქშენი.




აბსორბციული აირანალიზატორი: 1. აბსორბენტით სავსე ჭურჭელი; 2. ყოველი შთანთქმის მოცულობის საზომი ბიურეტი; 3. კმაწვის მარყუჟი.

აირგანაწილება. აირმანაწილებელი მექანიზმის პრინციპული სქემები: ა — გვერდითი სარქველებით; ბ და გ — კიდული სარქველებით; დ — ჭვრიტეებიანი, ე — კომბინირებული (სარქველითა და ჭვრიტით): 1. სარქველი; 2. მიმმართველი; 3. ზამბარა; 4. თბური ღრეჩო; 5. საბიძგელა; 6. მუშტა ლილვი; 7. შტანგი; 8. მხარულა; 9. შემშვები ფანჯარა; 10. გამოსაშვები ფანჯარა; 11. გამოსაქრევი ფანჯარა; 12. კარბიურატორი.
















მოწყობილობა. ა. ა. ორგვარია: უნივერსალური და სპეციალური. პირველი აირითაც მუშაობს და ბენზინითაც, მეორე კი — მხოლოდ აირით. შეკუმშული აირით მომუშავე ა. ა-ის აირმიმწოდებელი შედგება შეკუმშული აირის ბალონების, აირის შემთბობის, ფილტრის, რედუქტორისა და შემრევი კარბიურატორისაგან. გათხევადებული აირით მომუშავე ა. ა-ს შემთბობის ნაცვლად აქვს საორთქლებელი (თხევადი აირის მთლიანი აორთქლებისათვის). თხევადი სათბობით მომუშავე ავტომობილთან შედარებით ა. ა-ის უპირატესობა ის არის, რომ ძრავას დეტალები ნაკლებად უცვდება, ზეთი დიდხანს ყოფნის, შეიძლება ძრავას სიმძლავრის გადიდება კუმშვის ხარისხის გაზრდის ხარჯზე, სათბობი ცოტა იხარჯება, გამონაბოლქვი აირები შედარებით უვნებელია და სხვ.; ა. ა-ის ექსპლუატაცია დაკავშირებულია აირასავსები სადგურების ფართო ქსლის შექმნის აუცილებლობასთან, რაც აფერხებს ამ სახეობის ტრანსპ. განვითარებას.

სსრკ-ში პირველი ა. ა. შეიქმნა 30-იანი წწ. დასაწყისში, შეკუმშული აირით მომუშავე ა. ა-ის სამრეწვ. გამოშვება 1939 დაიწყო, ხოლო გათხევადებული აირით მომუშავე ა. ა-ისა — 1953.

**აირბეტონი,** უჯრედოვანი ბეტონის სახესხვაობა. ა-ს უმთავრესად თბოსაიზოლაციო და საკონსტრუქციო-თბოსაიზოლაციო მასალად იყენებენ შენობათა შემომზღუდავი კონსტრუქციების დამზადებისას. მის დასამზადებლად აირწარმომქმნელი (ჩვეულებრივ ალუმინის პუდრი) შეაქვთ შემკვრელის (პორტლანდცემენტი, დაფქული კირდუღია და სხვ.), კაჟმიწოვანი კომპონენტისა (დაფქული კვარცის ქვიშა, ვულკანური ტუფი, დიატომიტი და სხვ.) და წყლის ნარევში. აირი წარმოიქმნება კალციუმის ჰიდროჟანგსა და ალუმინს შორის ქიმ. რეაქციის შედეგად. რეაქციის დროს გამოყოფილი წყალბადი აფუებს ხსნარს, რ-იც გამყარებისას ინარჩუნებს ფოროვან სტრუქტურას. ა-გან დამზადებულ ნაკეთობებს გამყარების დასაჩქარებლად და აუცილებელი სიმტკიცის მისანიჭებლად ავტოკლავებში ამუშავებენ (იხ. *ავტოკლავური მასალა*). ა-ს სიმკვრივეა 300—700 *კგ/მ*$^3$, სიმტკიცის ზღვარი კუმშვისას — 0,8—5,0 *მეგნ/მ*$^2$ (8—50 *კგძ/სმ*$^2$).

იმისდა მიხედვით, თუ რა სახის შემკვრელი ან კაჟმიწოვანი კომპონენტი გამოიყენეს ა-ის დასამზადებლად, განარჩევენ ა-ის სახესხვაობებს: აირსილიკატს (შემკვრელი — კირდუღია), აირნაცარბეტონს (კაჟმიწოვანი კომპონენტი — თეცის ნაცარი) და ა. შ.

**აირგანაწილება** შიგაწვის ძრავაში, შიგაწვის ძრავაში აირის შესაშვებ და გამოსაშვებ ორგანოთა პერიოდული მოქმედება, რ-იც უზრუნველყოფს საწვავი ნარევით ცილინდრების შევსებას და ნამუშევარი აირების გამოდევნას. ძრავას ტიპისა და კონსტრუქციის მიხედვით არის რამდენიმე სახის ა.: სარქვლებიანი, საყელურიანი, მკვეთარიანი (უსარქვლო), ჭვრიტეებიანი და კომბინირებული. ოთხტაქტიან ძრავებში უმთავრესად სარქვლებიანი ა-ა. სარქვლების განლაგების მიხედვით ცნობილია ა-ის ზედა (ან კიდული) და ქვედა (ან გვერდითი) სისტემები. ზედა სისტემაში ცილინდრის თავში მოთავსებულ სარქვლებს აღებს და ხურავს მანაწილებელი (მუშტა) ლილვი, რ-საც აბრუნებს ძრავას მუხლა ლილვი კბილანური ან ჯაჭვური გადაცემის საშუალებით. საყელურიანი ა. ხდება ბრტყელი მბრუნავი კბილანებითა და საყელურებით, რ-ებშიც ფანჯრებია ამოჭრილი. მკვეთარიანი (უსარქვლო) ა. სრულდება ძრავას მუხლა ლილვით ამუშავებული მკვეთარებით. ორტაქტიან ძრავებში ჭვრიტეებიანი ა-ა; ცილინდრის კედლებში დატანებული ჭვრიტეები (ფანჯრები) იღება და იხურება ცილინდრში მოძრავი დგუშის საშუალებით. კომბინირებული ა-ის ყველაზე გავრცელებული სახეა სარქველჭვრიტეებიანი ა., რ-ის დროს აირები შეიწოვება ჭვრიტეებიანი მოწყობილობით, გამოიდევნება გამოსაშვები სარქვლებით. *ი. ღვინიანიძე.*




აირგანმუხტვის სინათლის წყაროები: ა — დაბალი წნევის ნატრიუმის ნათურა; ბ — ლუმინესცენციური ნათურა; გ — მაღალი წნევის ვერცხლისწყლის ნათურა; დ — ზემაღალი წნევის ქსენონის ნათურა; ე — მაღალი წნევის ნატრიუმის ნათურა.

**აირგანმუხტვის სინათლის წყაროები,** ხელსაწყო, რ-შიც ელექტრული ენერგია გარდაიქმნება ოპტ. გამოსხივებად, თუ მასში მოთავსებულ გაიშვიათებულ აირში ან ლითონის (მაგ., ვერცხლისწყლის, ნატრიუმის) ორთქლში დენს გავატარებთ. 1876 რუსმა ინჟ. პ. იაბლოჩკოვმა გამოიგონა ცვლადი დენის რკალური ნახშირიანი ნათურა, რ-მაც საფუძველი ჩაუყარა განათებისათვის ელექტრული განმუხტვის პრაქტ. გამოყენებას. სსრკ-ში ვერცხლისწყლის ნათურების პირველი ნიმუშები 1927 დაამზადეს, აირმნათი ნათურებისა — 1928, ხოლო *ნატრიუმის ნათურებისა* — 1935. ა. ს. წ. სფერული, ცილინდრული ან სხვა ფორმის მინის, კერამიკის ან ლითონის ბალონია, რ-საც გამჭვირვალე სარკმელი აქვს. ბალონში აირია, ზოგჯერ კი განსაზღვრული რაოდენობის ადვილად ასაორთქლებელი ლითონი ან სხვა ნივთიერება (მაგ., ჰალოიდური მარილები). ბალონში ჰერმეტულად არის ჩარჩილული ელექტროდები (კათოდი ან ანოდი). ელექტრული დენის გატარებისას მათ შორის ხდება განმუხტვა და წარმოიქმნება ოპტ. გამოსხივება. ზოგიერთ ა. ს. წ-ში გამოსხივებას წარმოქმნის აგზნებული ატომები, მოლეკულები, მარეკომბინირებელი იონები და ელექტროიონები.

ა. ს. წ-ებს განეკუთვნება აგრეთვე ელექტროდმნათი ნათურები (რ-თა გამოსხივების წყაროა განმუხტვით გახურებული ელექტროდები) და *ლუმინესცენციური ნათურები* (გამოსხივების წყარო — აირგანმუხტვის გამოსხივებით აგზნებული ლუმინოფორები). სსრკ-ში ლუმინესცენციური ნათურების პირველი ნიმუშები 1938 შეიქმნა. ა. ს. წ-ს იყენებენ განათების, დასხივების, სიგნალიზაციისათვის და სხვ.; განათების ა. ს. წ-ს დიდი შუქგაცემა და ფართო დიაპაზონის სპექტრი ახასიათებს. საერთო განათებისათვის ყველაზე მეტად იყენებენ ლუმინესცენციურ ნათურებს (ნახ. ბ), რ-თა შუქგაცემა 80 *ლმ/ვტ*-ს აღწევს, ხოლო მუშაობის საშუალო ხანგრძლივობა — 10 ათ. საათზე მეტს. ქალაქგარეთ ავტოსტრადების გასანათებლად დაბალი წნევის ნატრიუმის ნათურებს იყენებენ (ნახ. ა), ხოლო ქუჩების გასანათებლად — მაღალი წნევის ვერცხლისწყლის ნათურებს (ნახ. გ). სპეც. მიზნებისათვის მნიშვნელოვანია ა. ს. წ-ის ისეთი მახასიათებლები, როგორიც არის სიკაშკაშე და ფერი (მაგ., კინოაპარატურისათვის განკუთვნილი ზემაღალი წნევის ქსენონის ნათურა; ნახ. დ).

*ლიტ.*: Рохлин Г. Н., Газоразрядные источники света, М., 1966; Фугенфиров М. И., Что нужно знать о газоразрядных лампах, М., 1968.

**აირგანმუხტვის ხელსაწყოები,** იგივეა, რაც *იონური ხელსაწყოები*.

**აირგენერატორი** (*აირი*... და ლათ. generator — მწარმოებელი), მყარი და თხევადი სათბობისაგან საწვავი აირის (ე. წ. გენერატორული აირის) მისაღები აპარატი. ა-ში საწვავი აირი წარმოიქმნება მყარი სათბობის არასრული წვის შედეგად. ა. ორგვარია — სატრანსპორტო და სტაციონარული. პირველი გამოიმუშავებს სათბობს აირბალონიანი ავტომობილების, ტრაქტორებისა და სხვ. შიგაწვის ძრავებისათვის, მეორე კი — აირს სამრეწვ. ღუმლებისა და სტაციონარული ძრავებისათვის, ა-ს იყენებენ აგრეთვე ქიმიურ მრეწველობაში ტექნოლ. აირის, ხელოვნური თხევადი სათბობისა და სხვ. პროდუქტების მისაღებად. მისი შექმნის იდეა დაიბადა XIX ს. 30-იანი წლების ბოლოს გერმანიაში (ბიშოფი — 1839 და ებელმანი — 1840). 1861 ფ. სიმენსმა წამოაყენა საქარხნო ღუმლების რეგენერაციული გათბობის პრინციპი. პირველი საწარმოო ა. გამოიგონეს ძმებმა ფ. და ვ. სიმენსებმა.

ბუნებრივი საწვავი აირის გამოყენებასთან დაკავშირებით სსრკ-ში გენერატორული აირის წარმოება თითქმის მთლიანად შეწყდა. უცხოეთის ქვეყნებში, სადაც ბუნებრივი აირის ნაკლებობაა, ა-ს ფართოდ იყენებენ მრეწვ. სხვადასხვა დარგში.

*ლიტ.*: Гинзбург Д. Б., Газогенераторные установки, М.—Л., 1936; Гиттис В., Транспортные газогенераторы, М.—Л., 1931; Михеев В. П., Газовое топливо и его сжигание, Л., 1966.

**აირგენერატორიანი ავტომობილი,** ავტომობილი, რ-ის ძრავა შასიზე დამონტაჟებულ *აირგენერატორში* მიღებული აირით მუშაობს. გაგრილებისა და გაწმენდის შემდეგ აირი გადადის შემრევში, სადაც საჭირო პროპორციით შეერევა ჰაერს და წარმოქმნის მუშა ნარევს, რ-იც შიგაწვის ძრავას ცილინდრებში მიემართება. ა. ა-ს იყენებენ ისეთ ადგილებში, სადაც თხევადი საწვავის ნაკლებობაა, ხოლო მყარი საწვავი (მერქანი, მურა ნახშირი, კოქსი და სხვ.) უხვად მოიპოვება.

გენერატორული აირით მომუშავე ძრავა ბენზინით მომუშავე ძრავასთან შედარებით ბევრად ნაკლებ სიმძლავრეს ავითარებს. სიმძლავრის დანაკარგის ნაწილობრივი ანაზღაურება *კუმშვის ხარისხის* გაზრდით შეიძლება, ხოლო დინამ. თვისებების გაუმჯობესება — მთავარი გადაცემის ფარდობის შეცვლით. აირგენერატორიანი დანადგარი დიდი წონისაა, ამის გამო ა. ა-ის ტვირთამწეობა სათანადოდ მცირდება.

**აირდინამიკური ლაბორატორია** (ადლ), სსრკ სამხედრო უწყების პირველი

რაკეტული სამეცნ.-კვლ. და საცდელ-საკონსტრუქტორო ორგანიზაცია. დაარსდა 1921 მოსკოვში ნ. ტიხომიროვის ინიციატივით უკვამლო დენთით მოქმედი რაკეტული ჭურვების შესაქმნელად. 1927 გადატანილ იქნა ლენინგრადში. 1927—33 ლაბორატორიაში დაამუშავეს თვითმფრინავების დენთური სასტარტო ძრავები და სხვადასხვა დანიშნულების რაკეტული ჭურვები. ეს ჭურვები რეაქტიულ სამეცნ.-კვლ. ინ-ტში დამატებითი დამუშავების შემდეგ 1941—45 გამოიყენეს რეაქტიულ ნაღმსატყორცნ „კატიუშაში". ა. ლ-ში საფუძველი ჩაეყარა სამამულო სარაკეტო ძრავათმშენებლობას. 1929 კონსტრუქტორ ვ. გლუშკოს ხელმძღვანელობით ლაბორატორიაში დაიწყეს მსოფლიოში პირველი ელექტრული რაკეტული ძრავას, პირველი სამამულო თხევადსაწვავიანი რაკეტული ძრავებისა და ძალური დანადგარების სხვადასხვა სისტემის დამუშავება. 1930—31 შექმნეს რაკეტული საწვავების რამდენიმე სახეობა, რაკეტული ძრავას წვის კამერის თბოდაცვის სისტემა, ძრავას კარდანული საკიდარი და სხვ., ხოლო 1933 დაამუშავეს და გამოცადეს ტურბოტუმბოიანი აგრეგატი.

1933 ბოლოს ა. ლ. და რეაქტიული მოძრაობის შემსწავლელი ჯგუფი გაერთიანდა და მოსკოვში შეიქმნა *რეაქტიული სამეცნიერო-კვლევითი ინსტიტუტი.*

სსრკ მეცნ. აკადემიის კომისიამ გაითვალისწინა ა. ლ-ის ფუძემდებლური როლი სარაკეტო ტექნიკის განვითარებაში და მთვარის უხილავ მხარეზე მდებარე 1100 *კმ* სიგრძის კრატერთა ჯაჭვს უწოდა „ადლ" („ГДЛ"), ხოლო მთვარის 10 კრატერს — ამ ინტ-ის თანამშრომლების გვარები.

**აირების ანალიზი,** აირთა ნარევების თვისებრივი და რაოდენობრივი შედგენილობის განსაზღვრა. შესაძლებელია მრავალი აირის ($CO_2$, $H_2S$, $SO_2$, $CO$ და სხვ.) დიდი სიზუსტით განსაზღვრა, თუ მათი შემცველობა ნარევში 0,05—0,1%-ზე ნაკლები არ არის. საანალიზოდ აღებულ აირთა ნარევების რაოდენობის მიხედვით განასხვავებენ მაკრო=(≈100 *მლ* აირი), ნახევრად მიკრო = (≈2≈10 *მლ*) და მიკრო=(≈1 *მლ* და მასზე ნაკლები) მეთოდებს. ა. ა-ის დროს იყენებენ ანალიზის ქიმ., ფიზ. და ფიზ.-ქიმ. მეთოდებს. ქიმ. მეთოდების გამოყენებისას აირებს განსაზღვრავენ მათი შთანთქმით, მაგ., $CO_2$ შთანთქავენ $NaOH$ ხსნარით, უჯერ ნახშირწყალბადებს — სხვადასხვა კონცენტრაციის $H_2SO_4$-ით. აირთა ნარევების ანალიზის ფიზ. და ფიზ.-ქიმ. მეთოდები ქიმ. მეთოდებთან შედარებით უფრო ზუსტი და სწრაფია, ამასთან, ანალიზის პროცესების ავტომატიზების საშუალებასაც იძლევა. ა. ა-თვის განკუთვნილი ხელსაწყოა *აირანალიზატორი.*

**აირების გადატანა სისხლით,** *სისხლის* ერთ-ერთი მთავარი ფუნქცია — გადაიტანოს ჟანგბადი სუნთქვის ორგანოებიდან ქსოვილებში, ხოლო ნახშირორჟანგი — ქსოვილებიდან სუნთქვის ორგანოებში. ჟანგბადი გადააქვს სისხლის პიგმენტებს (*ჰემოგლობინი, ჰემოციანინი*), რ-ებიც ადვილად იერთებენ და ადვილადვე კარგავენ მას. ნახშირორჟანგის გადატანაში კი (უმთავრესად ხსნარის სახით) არსებით როლს ასრულებს ფერმენტი *კარბოანჰიდრაზა.*

**აირელექტრული შედუღება,** რკალური *ელექტროშედუღების* ნაირსახეობა; ლითონის ნაწილებს ელექტრორკალით ადნობენ და ერთმანეთს უერთებენ. გამდნარი ლითონი და ელექტრორკალი ჰაერისაგან განმხოლოებულია დამცავი აირით (ატომური წყალბადი, არგონი, ჰელიუმი და ნახშირორჟანგი) (იხ. ნახ.). ყველაზე მეტად გავრცელებულია ატომწყალბადური, არგონრკალური და ნახშირორჟანგში შედუღება. ატომწყალბადური შედუღებისას რკალი ვოლფრამის ორ ურთიერთდახრილ ელექტროდს შორის ინთება. რკალში მიწოდებული ორატომიანი წყალბადი ($H_2$) დისოციაციას განიცდის, რეაქცია ენდოთერმულია. დისოცირებული წყალბადი შედარებით ცივ შესადუღებელ ზედაპირთან შეხებისას ისევ მოლეკულურ წყალბადად იქცევა, შთანთქმულ სითბოს დააბრუნებს და დაიწვება. ატომწყალბადური ალის ტემპ-რა, დაახლოებით 3700°C. ატომწყალბადურ შედუღებას ბევრი ნაკლი აქვს (დეფიციტური ელექტროდები, უქმი სვლის მაღალი ძაბვა, სანთურას სიმძიმე და სხვ.), ამიტომ მისი გამოყენება შეზღუდულია. არგონრკალურ შედუღებას იყენებენ თხელი ლეგირებული ფოლადების, ალუმინისა და მაგნიუმის შენადნობებისა და სხვათა შესადუღებლად (არგონი წმინდა და მშრალი უნდა იყოს). ნახშირორჟანგში შედუღებას მიმართავენ ნახშირბადმცირე ფოლადის ნაკეთობათა შესადუღებლად (უპირატესობა ეძლევა კვების მრეწველობაში გამოყენებულ ნახშირორჟანგს, რ-იც საკმაოდ წმინდაა, მხოლოდ გაშრობა სჭირდება).

*ლიტ.*: ღ უ ღ უ ნ ი შ ვ ი ლ ი გ., ლითონების შედუღება, ჭრა და რჩილვა. თბ., 1958.

**აირი,** ა ზ ბ ი ნ ი (ფრანგ. Aïr Azbine), ზეგანი სამხრ. საჰარაში (ნიგერი). საშ. სიმაღლე 800—900 *მ*, მაქს. — 1900 *მ*-მდე. აგებულია ძველი გრანიტებითა და მეოთხეული ლავებით. ჰავა — ტროპ. უდაბნოებისა. ხეობებში ქსეროფიტული ბუჩქნარი ხარობს, ფერდობებზე გაუდაბნოებული სავანებია. მოსახლეობა მისდევს მეცხოველეობას (ზებუ, აქლემი), ოაზისებში მოჰყავთ დუმ-პალმა, ფეტვი, პური, ბამბა, სიმინდი. ა-ზე გადის ტრიპოლ — ნიგერის საქარავნო გზა.

**აირი,** გ ა ზ ი, ნივთიერების აგრეგატული მდგომარეობა, რ-შიც მისი ნაწილაკები ერთმანეთთან ძალიან სუსტად არიან დაკავშირებული ურთიერთქმედების ძალებით, თავისუფლად მოძრაობენ და ავსებენ მათთვის დათმობილ სივრცეს. ნივთიერება აირისებრ მდგომარეობაში ფართოდაა გავრცელებული ბუნებაში. ა-ები ქმნის დედამიწის ატმოსფეროს; არის დედამიწის მყარ ქანებში, ოკეანის, ზღვისა და მდინარის წყლებში; მზე, ვარსკვლავები, ვარსკვლავთშორისი ნივთიერების ღრუბლები შედგება ნეიტრალური ან იონიზებული ა-ებისაგან (პლაზმა). ბუნებრივ პირობებში ა. ქიმიურად ინდივიდ. ა-ების ნარევია.

ა-ს საკუთარი ფორმა და მოცულობა არა აქვს; იმ ჭურჭლის მოცულობასა და ფორმას ღებულობს, რ-შიც არის მოთავსებული. ა-ის მოცულობა და წნევა არსებითად დამოკიდებულია ტემპ-რაზე. ჩვეულებრივ პირობებში (0—100°C) ა-ის მოცულობითი გაფართოების კოეფიციენტი მეტია, ვიდრე სითხისა და საშუალოდ 0,003663 $გრად^{-1}$ უდრის. ა-ის სიმკვრივე ნორმალურ პირობებში გაცილებით (1000-ჯერ) ნაკლებია იმავე ნივთიერების სიმკვრივეზე მყარ ან თხევად მდგომარეობაში, მაგრამ ატმოსფერულზე $10^{17}$-ჯერ ნაკლები წნევის დროს (თანამედროვე ვაკუუმური ტექნიკის ზღვარი) ა-ის სიმკვრივე $\sim 10^{-20}$ $გ/სმ^3$. კოსმოსურ პირობებში ა-ის სიმკვრივე შეიძლება უფრო ნაკლები იყოს ($\sim 10^{-30}$ $გ/სმ^3$). მეორე მხრით, გარეშე მაღალი წნევის გავლენით შეიძლება შედარებით დიდი სიმკვრივის ა-ის მიღება. თუ ა-ის ტემპ-რას გარკვეულ მნიშვნელობამდე შევამცირებთ (ყოველი ა-თვის არსებობს თავისი კრიტ. ტემპ-რა), მაშინ იგი შეიძლება თხევად ან მყარ მდგომარეობაში გადავიდეს. ნივთიერება, რ-იც ზეკრიტ. ტემპ-რაზე შეიძლება ა-დ ჩავთვალოთ, მაღალი წნევის დროს უზარმაზარი სიმკვრივით ხასიათდება (მაგ., ზოგიერთი ვარსკვლა-




აირელექტრული შედუღების სქემა; ა — დნობადი ელექტროდით; ბ — უდნობი ელექტროდით. 1. დენმისაყვანი მუნდშტუკი; 2. აირის საქშენი; 3. დამცავი აირის ჭავლი; 4. შემდუღებელი რკალი; 5. საშემდუღებლო აბაზანა; 6. ნაკერი; 7. შესადუღი ლითონი; 8. მისართი ლითონი.

ვის ცენტრში $\sim 10^9$ $გ/სმ^3$). პირობებისმიხედვით იცვლება აგრეთვე ა-ის თბოგამტარობა, სიბლანტე და სხვ.

ა-ის ნაწილაკები (მოლეკულები ან ატომები) განუწყვეტლივ მოძრაობენ ქაოსურად. ა-თა თვისებები აიხსნება ქაოსურად მოძრავი მოლეკულების ურთიერთქმედებით (იხ. *კინეტიკური თეორია აირისა*). ა-ს, რ-ის მოლეკულები შეიძლება ჩავთვალოთ არაურთიერთქმედ მატერ. წერტილებად, ეწოდება *იდეალური აირი.* იდეალური ა-თვის მართებულია *ბოილ-მარიოტის კანონი, გეი-ლუსაკის კანონი* და *ავოგადროს კანონი.* სიმკვრივის გაზრდისას იცვლება ა-ის თვისებები — იგი აღარ შეიძლება ჩაითვალოს იდეალურ ა-დ. არაიდეალური, ანუ როგორც ხშირად უწოდებენ, *რეალური აირის* თერმოდინამიკური თვისებების შესწავლისას სარგებლობენ მდგომარეობის სხვადასხვა განტოლებით.

*ლიტ.*: მ ი რ ი ა ნ ა შ ვ ი ლ ი მ., ზოგადი ფიზიკის კურსი, ნაწ. 2, თბ., 1966; К и к о и н И. К. и К и к о и н А. К., Молекулярная физика, М., 1963.

**აირიანობა** ქ ა ნ ე ბ ი ს ა, თავისუფალი ან სორბირებული აირის (უმთავრესად მეთანის) რაოდენობა, რ-საც შეიცავს ქანის მასის ან მოცულობის ერთეული ბუნებრივ პირობებში ($მ^3/მ^3$ ან $მ^3/ტ$). ქანების ა. დამოკიდებულია ქანების მეტამორფიზმის სტადიაზე, ფორიანობაზე, აირის წნევაზე, ტენიანობასა და ტემპრაზე და სხვ.; მეტად აირიანია ნახშირის საბადოები. მაგ., ატმ. წნევისას 1 $სმ^3$ ნახშირში შეიძლება ადსორბირებული იყოს 7—8 $სმ^3$ მეთანი, ან 18 $სმ^3$ ნახშირორჟანგი. ა-ს განსაზღვრავენ ლაბორ. წესით.

**აირით გათბობა,** გათბობის ნაირსახეობა; სათბობად (ზოგჯერ თბოშემცველადაც) იყენებენ საწვავ აირს. აირგათბობის ხელსაწყოები სხვადასხვაგვარია: აირვარვარული (შენობას ათბობს ანთებული აირით გავარვარებული ცეცხლგამძლე მასალისაგან დამზადებული ელემენტები); რეფლექტორული (სითბოს წყაროა აირის ალის არეკლილი სხივური სითბო) და კონვექციურ-რადიაციული, წყლისა და ორთქლის რადიატორების ტიპისა (შენობა თბება როგორც აირების ნამწვის კონვექციით, ისე არეკლილი სითბოთი). აირგათბობის ხელსაწყოები თბოტევადი არ არის და ამიტომ ფართოდ ვერ გავრცელდა. სამაგიეროდ, ტექ.-ეკონ. და სანიტ.-ჰიგიენური თვალსაზრისით ძლიერ მიზანშეწონილია აირის გამოყენება საწვავად. აირის სათბობით შეიძლება იმუშაოს ნებისმიერი ტიპის, სიმძლავრისა და დანიშნულების ქვაბებმა.

**აირის გამოყოფა გვირაბებში,** სასარგებლო წიაღისეულიდან ან ქანებიდან მეთანის ან სხვა ბუნებრივი აირის გამოყოფა გვირაბებში. ქვანახშირის შახტებში აირის ძირითადი კომპონენტებია: მცირე სიღრმეზე — აზოტი და ნახშირორჟანგი; 150—250 *მ*-ზე ქვემოთ — მეთანი, მცირე რაოდენობით მძიმე ნახშირწყალბადები, წყალბადი, გოგირდწყალბადი და ნახშირორჟანგი. ეს კომპონენტები ჰაერში გარკვეული კონცენტრაციისას ფეთქებად ნარევს ქმნიან (მაგ., მაღაროში ჰაერისა და




მექანიზებული აირგენერატორი: 1. ავტომატური მკვებავი; 2. ჩასატვირთი ძაბრი; 3. ორთქლსაგროვი; 4. შახტი; 5. ორთქლწყლიანი პერანგი; 6. აირის გამოსასვლელი; 7. წყალსაკეტიანი სანაცრე; 8. ცეცხლრიკიანი გისოსი; 9. სანაცრისა და გისოსის მაბრუნებელი ამძრავი; 10. საბრუნი კოლოფი; 11. წიდის გამოსაშვები ღარი.

**აირის მრეწველობა**

აირის მოპოვება სსრ კავშირში
(მლრდ. მ$^3$)

| | |
|---|---|
| 1950 წ. | 5,8 |
| 1960 წ. | 45,3 |
| 1970 წ. | 198,0 |
| 1973 წ. | 236,0 |

მეთანის ნარევი ფეთქებადია, თუ მეთანის კონცენტრაციაა 5—16 %). პოლიმეტალების, ქვამარილის, გოგირდის, კალიუმისა და სხვ. მაღაროებში უმეტესად ნახშირორჟანგი, გოგირდწყალბადი, გოგირდოვანი აირი, მეთანი და წყალბადი გამოიყოფა. გვირაბებში აირის გამოყოფა შეიძლება იყოს ჩვეულებრივი, სუფლარული და უეცარი. პირველ შემთხვევაში აირი განუწყვეტლივ გამოდის ქანების უჩინარი ბზარებიდან; მეორე შემთხვევაში — ძლიერად გამოქშუის თვალით შესამჩნევი ბზარებიდან; მესამე შემთხვევაში კი მოულოდნელად ამოხეთქავს დიდი რაოდენობით და ქანსაც გამოიყოლებს. აირის უეცარი გამოყოფის მიზეზია მისი მაღალი წნევა და სამთო სამუშაოების დროს ქანის დაძაბულობის სწრაფი შეცვლა. აირის გამოყოფის საწინააღმდეგო საშუალებაა ქანებისა და სასარგებლო წიაღისეულის დეგაზაცია (იხ. *დეგაზაცია* შახტებისა).

*ლიტ.*: Скочинский А. А., Комаров В. Б., Рудничная вентиляция, М., 1959. *ი. ცინცაძე.*

**აირის დინამიკა,** *ჰიდროაერომექანიკის* ნაწილი, რ-იც შეისწავლის კუმშვადი აირადი და თხევადი გარემოს მოძრაობას და მათ ურთიერთქმედებას მყარ სხეულებთან. ა. დ., როგორც ფიზ. ნაწილი, დაკავშირებულია *თერმოდინამიკასა* და *აკუსტიკასთან*. კუმშვადობის თვისება ის არის, რომ სხეულს შეუძლია შეიცვალოს თავისი საწყისი მოცულობა წნევის ვარდნის გავლენით ან ტემპ-რის ცვლილებისას. ამიტომ კუმშვადობა არსებითი ხდება გარემოს მხოლოდ ისეთი სიჩქარით მოძრაობისას, რ-იც თანაზომადია ან აღემატება ამ გარემოში ბგერის გავრცელების სიჩქარეს და რ-ის დროსაც წარმოიქმნება წნევის დიდი ვარდნილი (იხ. *ბერნულის განტოლება*) და ტემპ-რის დიდი გრადიენტი. თანამედროვე ა. დ. შეისწავლის აგრეთვე აირთა დინებას მაღალ ტემპ-რაზე, რასაც თან ახლავს ქიმ. და ფიზ. პროცესები. აირთა დინების შესწავლა ისეთ პირობებში, როცა ისინი არ შეიძლება უწყვეტ გარემოდ ჩავთვალოთ, არამედ უნდა განვიხილოთ მათი შემადგენელი მოლეკულების ურთიერთქმედება ერთმანეთთან და მყარ სხეულებთან, განეკუთვნება გაიშვიათებული აირების თერმოდინამიკას, რ-იც დაფუძნებულია აირების მოლეკულურ-კინეტიკურ თეორიაზე. კუმშვადი აირის დინამიკა ატმოსფეროში ჰაერის დიდი მასების მცირე სიჩქარით მოძრაობისას დინამიკური მეტეოროლოგიის საფუძველია. ა. დ. ისტორიულად აეროდინამიკის შემდგომ განვითარებას ან განზოგადებას წარმოადგენს.

ა. დ-ის თეორიული საფუძველია მექანიკისა და თერმოდინამიკის ძირითადი კანონების გამოყენება კუმშვადი აირის მოძრავი მოცულობის მიმართ. ნავიე-სტოქსის განტოლებები, რ-ებიც აღწერენ ბლანტი კუმშვადი აირის მოძრაობას, მიიღეს XIX ს. I ნახევარში. გერმ. მეცნიერმა ბ. რიმანმა (1860), ინგლ. უ. რანკინმა (1870), ფრანგმა ა. იუგონიომ (1887) გამოიკვლიეს აირში *დარტყმითი ტალღების* გავრცელება. ეს ტალღები წარმოიქმნება მხოლოდ კუმშვად გარემოში და მოძრაობს მასში ბგერის ტალღების გავრცელების სიჩქარეზე მეტი სიჩქარით. რიმანმა შექმნა აგრეთვე აირის დაუმყარებელი მოძრაობის, ე. ი. ისეთი მოძრაობის თეორიის საფუძვლები, როცა აირის ნაკადის პარამეტრები მის ყოველ წერტილში დროის მიხედვით იცვლება.

ა. დ-ის, როგორც დამოუკიდებელი მეცნიერების, ჩამოყალიბებაში მნიშვნელოვანი როლი შეასრულა ს. ჩაპლიგინის მიერ 1902 გამოქვეყნებულმა შრომამ „აირული ჭავლის შესახებ“. მასში განვითარებულმა ა. დ-ის ამოცანების ამოხსნის მეთოდებმა შემდგომში ფართო გავრცელება და განზოგადება პოვა. ა. დ-ის ამოცანების ამოხსნის ხელსაყრელი მეთოდი მოგვცეს 1908 გერმ. მეცნიერებმა ლ. პრანდტლმა და ტ. მაიერმა, რ-ებიც იკვლევდნენ აირის დინების კერძო შემთხვევას სიჩქარის უწყვეტი გადიდებისას. საბჭ. მეცნიერმა ა. ფრიდმანმა 1922 შრომაში „კუმშვადი სითხის ჰიდრომექანიკის ჩამოყალიბების ცდა“ საფუძველი ჩაუყარა დინამიკურ მეტეოროლოგიას. 1929 გერმ. მეცნიერებმა ლ. პრანდტლმა და ა. ბუზემანმა დაამუშავეს ა. დ-ის ამოცანათა ფართო კლასის ამოხსნის ეფექტური რიცხვულ-გრაფიკული მეთოდი, რ-იც საბჭ. მეცნიერმა ფ. ფრანკლმა 1934 გაავრცელა აირის დინების უფრო რთულ შემთხვევებზე. ამ მეთოდებს იყენებენ ელექტრონულ-გამომთვლელი მანქანების მეშვეობით ა. დ-ის ამოცანების ამოხსნისას. 1921 სსრკ-ში შეიქმნა, ხოლო 1927 სამეცნიერო დაწესებულებად გაფორმდა, *აირდინამიკური ლაბორატორია;* ამ ლაბორ. და რეაქტიული მოძრაობის შემსწავლელი ჯგუფის ერთობლივმა საქმიანობამ (1932) საფუძველი ჩაუყარა რაკეტულ ტექნიკას.

როგორც ჰიდროაერომექანიკის დამოუკიდებელი ნაწილი, ა. დ. არსებობს 1930-იდან, როცა სიჩქარეთა ზრდამ ავიაციაში მოითხოვა ჰაერის მოძრაობის შესწავლისას მისი კუმშვის გავლენის სერიოზული გამოკვლევა. 1935 რომში შედგა ა. დ-ის I საერთაშ. კონგრესი. ა. დ-ის ინტენსიური განვითარება დაიწყო II მსოფლიო ომის დროს (1939—45) და განსაკუთრებით მისი დამთავრების შემდეგ ტექნიკაში ა. დ-ის ფართოდ გამოყენებასთან დაკავშირებით (რეაქტიული ავიაციის, რაკეტული იარაღის, რაკეტული და საჰაერო-რეაქტიული ძრავების გამოყენება; თვითმფრინავებისა და ყუმბარების ფრენა ზებგერითი სიჩქარით; ძლიერი აფეთქებისა და დარტყმითი ტალღების გავრცელება). იმხანად ა. დ-ის განვითარებაში დიდი როლი შეასრულეს საბჭ. მეცნიერების ს. ხრისტიანოვიჩის, ა. დოროდნიცინის, ლ. სედოვის, გ. პეტროვის, გ. ჩორნის და სხვ. გამოკვლევებმა, აგრეთვე გერმ. მეცნიერების პრანდტლის, ბუზემანის, ინგლ. მეცნიერების ჯ. ტეილორის, ჯ. ლაიტხილის, ამერიკ. მეცნიერების თ. კარმანის, ა. ფერის, უ. ხეისის, ჩინელი მეცნიერის ციან სიუე-სენის, აგრეთვე სხვა ქვეყნების მეცნიერთა გამოკვლევებმა.

სხვადასხვაგვარი აპარატების, ძრავების და აირული მანქანების დაპროექტებისას ა. დ-ის ამოცანაა განსაზღვროს ხახუნისა და წნევის ძალები, ტემპ-რა და თბური ნაკადი აირით შემოსაგარი სხეულის ან არხის ზედაპირის ნებისმიერი წერტილისათვის დროის ნებისმიერ მომენტში. აირის ნაკადების, აფეთქებისა და დარტყმითი ტალღების, წვისა და დეტონაციის ა. დ-ის მეთოდებით გამოკვლევისას განისაზღვრება აირის წნევა, ტემპ-რა და სხვ. პარამეტრები გავრცელების მთელ არეში. ტექნიკის მიერ დასმული რთული ამოცანების შესწავლამ თანამედროვე ა. დ. აქცია მეცნიერებად აირთა ნებისმიერი ნარევის მოძრაობის შესახებ.

ა. დ-ის წინაშე თანამედროვე ტექნიკის მიერ დასმული მრავალი ამოცანა არ შეიძლება ამოიხსნას გამოთვლით-თეორიული მეთოდებით. ამ შემთხვევაში ფართოდ სარგებლობენ *მსგავსების თეორიისა* და ჰიდროდინამ. და აეროდინამ. *მოდელირების* კანონების საფუძველზე ჩატარებული აირდინამ. ექსპერიმენტებით. აირდინამ. ექსპერიმენტებს ატარებენ აეროაირდინამ. ლაბორატორიებში ზებგერით და ჰიპერბგერით აეროდინამ. მილებში, ბალისტიკურ დანადგარებში, დარტყმითს და იმპულსურ მილებში და სპეც. დანიშნულების სხვ. აირდინამ. დანადგარებში (იხ. აგრეთვე *აეროდინამიკური გაზომვები*).

ა. დ-ის კანონებით ფართოდ სარგებლობენ შიდა და გარე ბალისტიკაში, მოძრავ ნაკადში ისეთი მოვლენების შესწავლისას, როგორიცაა აფეთქება, წვა, დეტონაცია და კონდენსაცია. გამოყენებითი ა. დ-ით სარგებლობენ ტურბინებისა და კომპრესორების, საქშენებისა და დიფუზორების, რაკეტული ძრავების, აეროდინამ. მილების, ეჟექტორების, აირსადენების და მრავალი სხვ. ტექ. მოწყობილობის გათვლისას.

აირდინამ. და აეროდინამ. გამოკვლევები ტარდება ერთსა და იმავე სამეცნ. დაწესებულებებში, მათი შედეგებიც ერთსა და იმავე სამეცნიერო ჟურნალებსა და კრებულებში ქვეყნდება.

*ლიტ.*: Зельдович Я. Б., Райзер Ю. П., Физика ударных волн и высокотемпературных гидродинамических явлений, М., 1963; Карман Т., Сверхзвуковая аэродинамика. Принципы и приложения, пер. с англ., М., 1948; Основы газовой динамики, под ред. Г. Эммонса, пер. с англ., М., 1963.

**აირის კონდენსატორი,** აირის დიელექტრიკიანი კონდენსატორი. ა. კ-ებს განეკუთვნება აირსავსე, ჰაერიანი და ვაკუუმიანი კონდენსატორები. ა. კ-ს იყენებენ ელექტრულ წრედებში, ელექტრულ ხელსაწყოებსა და მოწყობილობებში, რ-ებშიც ძაბვა შეიძლება იყოს ვოლტის მეასედი ნაწილიდან ასეულ *კვ*-მდე, ხოლო სიხშირე — ასეულ *მეგჰც*-მდე (იხ. *კონდენსატორი* ელექტრული).

**აირის მრეწველობა,** სათბობის მრეწველობის დარგი, რ-იც აერთიანებს ბუნებრივი აირის საბადოების დაზვერვისა და ექსპლუატაციის, აირსადენებით საბადოებიდან შორს მდებარე რაიონების აირმომარაგების, ქვანახშირისა და საწვავი ფიქლებისაგან ხელოვნური აირის წარმოების, აირის გადამუშავების და სახ. მეურნეობასა და კომუნ.-საყოფაცხოვრებო მეურნეობაში მისი გამოყენების სამუშაოებს. ა. მ—ს საფუძველი ჩაეყარა XVIII—XIX სს-ის მიჯნაზე, როცა დაიწყეს ქვანახშირისაგან მიღებული აირის გამოყენება ევროპის ქვეყნების დიდი ქალაქების ქუჩების გასანათებლად. რევოლუციამდელ რუსეთში ხელოვნურ აირს მცირე რაოდენობით ღებულობდნენ ნავთობისა და ქვანახშირისაგან. ბუნებრივ აირს არ აწარმოებდნენ. ა. მ. სწრაფად ვითარდება სსრკ-ში. აირის მოპოვება და წარმოება უკანასკნელი 60 წლის მანძილზე 0,02 მლრდ მ$^3$-იდან 250 მლრდ მ$^3$-მდე გაიზარდა. ა. მ-ის სწრაფი განვითარება აუმჯობესებს სათბობ-ენერგეტიკული ბალანსის სტრუქტურას და დადებით გავლენას ახდენს ქვეყნის ეკონომიკის განვითარებაზე. სისტემატურად იზრდება ბუნებრივი აირის წილი სათბობის საერთო რაოდენობაში. აირის მოპოვება სსრკ-ში შეადგენდა (მლრდ. მ$^3$) 1950 წ. — 5,8; 1960 წ. — 45,3; 1970 წ. — 198,0; 1973 წ. — 236,0. აირის წიაღისეული მარაგებით სსრკ პირველ, ხოლო მოპოვებითა და გადამუშავებით მეორე ადგილზეა მსოფლიოში. სსრკ-ში აირის უმნიშვნელოვანესი საბადოები განლაგებულია ტიუმენის ოლქის ჩრდ. რაიონებში, უზბეკეთში, უკრაინაში, თურქმენეთში. უდიდესია დას. ციმბირში აღმოჩენილი ურენგოის საბადო (საბალანსო მარაგი 3,8 ტრილიონი მ$^3$), ზაპოლიარნის (1,6 ტრილიონი მ$^3$) და სხვ.

ხელოვნ. აირის წარმოება შეზღუდულია მყარი სათბობისაგან (ქვანახშირი, საწვავი ფიქლები) აირის მიღების დაბალი ეკონ. ეფექტურობის გამო. სსრკ-ში უკანასკნელ წლებში მნიშვნელოვნად გაუმჯობესდა ბუნებრივი აირის მოპოვების ტექ. და ტექნოლ. მხარე, შეიმუშავეს მაღალდებიტური ჭაბურღილების კონსტრუქციები 200—300 *მმ* დიამეტრის საექსპლუატაციო სვეტებით, რ-ებიც ისეთ დიდ საბადოებზე, როგორიცაა მედვეჟიე, ურ-

ენგოი, ზაპოლიარნი და ა. შ., დღე-ღამეში 2—3 მლნ. *მ*$^3$ აირს იძლევა.

ა. მ-ის უმნიშვნელოვანესი დარგია აირის შორეულ მანძილზე გადაზიდვა, რაც ძირითადად მაგისტრ. აირსადენებით სრულდება (საერთო ქსელი 70 ათასამდე *კმ*-ია). სსრკ-ში აირსადენების მშენებლობაში ფართოდ იყენებენ დიდი დიამეტრის (1400 *მმ*) მილებს, ამასთან იზრდება აირსადენის სამუშაო წნევა (7,5 მეგნ/*სმ*$^2$). აირის მომარაგებაში მოსალოდნელი შეფერხებების თავიდან ასაცილებლად დიდი სამრეწვ. ცენტრების ახლოს აგებენ სპეციალურ მიწისქვეშა აირსაცავებს. ბუნებრივი აირის გამოყენება სამრეწვ. და საყოფაცხოვრებო საჭიროებებისათვის ასუფთავებს გარესამყაროს და აუმჯობესებს შრომისა და საყოფაცხოვრებო პირობებს.

ბუნებრივი აირის მნიშვნელოვან ნაწილს იყენებენ ქიმ. მრეწვ., მეტალურგია, ენერგეტიკა, მანქანათმშენებლობა, სამშენებლო ინდუსტრია და სხვა.

სოციალისტურ ქვეყნებში. მნიშვნელოვნად გაიზარდა აირის შესწავლილი მარაგები რუმინეთში, უნგრეთში, პოლონეთში, ბულგარეთში, გდრ-ში, იუგოსლავიასა და ჩეხოსლოვაკიაში.

კაპიტალისტურ ქვეყნებში. განსაკუთრებით განვითარდა ა. მ. აშშ-ში, კანადასა და მექსიკაში, ამ ქვეყნებში აირის მარაგებია შესაბამისად (მლრდ *მ*$^3$, 1972 წ. 1/I)—7630; 1539; 326; მოპოვება კი—637; 71 და 18; ევროპის კაპიტალ. ქვეყნებიდან ა. მ. განვითარებულია ნიდერლანდში (მარაგი 2349, მოპოვება 70,8 მლრდ *მ*$^3$—1973); იტალიაში (შესაბამისად 170 და 14,2) საფრანგეთში (195 და 11,0), გფრ-ში (396 და 18,9). დიდი რაოდენობის აირს მოიპოვებენ აგრეთვე ვენესუელა, არგენტინა, ირანი, ქუვეითი, ალჟირი და სხვ.

*ლიტ.*: Арский А. К., Арянин А. Н., Промышленность природного газа капиталистических и развивающихся стран, М., 1969; Энергетические ресурсы СССР. Топливно-энергетические ресурсы, М., 1968.

**აირის მუდმივა,** უნივერსალური ფიზ. მუდმივა $R$, რ-იც შედის 1 *მოლი* იდეალური აირის მდგომარეობის განტოლებაში: $pv = RT$ (იხ. *კლაპეირონის განტოლება*), სადაც $p$ არის წნევა, $v$ — მოცულობა, $T$—აბსოლ. ტემპ-რა. ა. მ-ს ფიზ. შინაარსი გულისხმობს იმ მუშაობას, რ-საც ასრულებს 1 *მოლი* აირი 1°-ით გათბობისას, თუ წნევა მუდმივია. მეორე მხრით, მუდმივი წნევისა და მუდმივი მოცულობის დროს მოლური თბოტევადობების სხვაობა $c_p - c_v = R$ (ყველა ძლიერ გაიშვიათებული აირისათვის). ა. მ. რიცხობრივად გამოისახება შემდეგი ერთეულებით:

*ჯ/გრად. მოლი* ....... 8, 3143 ± 0,0012 (1964 წ.)

*ერგ/გრად • მოლი*....... 8,314 • 10$^7$

*კალ/გრად • მოლი* ....... 1,986

*ლ. ატმ/გრად • მოლი* ....... 82,05 • 10$^{-3}$

1 მოლეკულასთან შეფარდებული უნივერს. ა. მ. არის *ბოლცმანის მუდმივა*.

**აირის სანთურა,** აიროვანი სათბობისა და ჰაერის (ან ჟანგბადის) ნარევისაგან წვის მდგრადი ფრონტის მისაღები მოწყობილობა. სანთურას კამერაში შერეული სათბობი და ჰაერი ა. ს-ის გამოსასვლელ ხვრელთან იწვის. ა. ს. გამოიგონა გერმანელმა ქიმიკოსმა რ. *ბუნზენმა* (1855). თავდაპირველად იყენებდნენ ქალაქის ქუჩების გასანათებლად, შემდეგ კი სხვა მიზნითაც (მაგ., სამრეწველო ღუმლებისა და ქვაბების გასახურებლად, ლითონების შესადუღებლად და დასაჭრელად, აირტურბინებში მუშა სხეულის გასახურებლად და სხვ.). კონსტრუქციისა და მოქმედების პრინციპის მიხედვით განასხვავებენ დიფუზურ, ინჟექციურ, ორსადენიან, კომბინირებულ და აირტურბინულ ა. ს-ს. მისაწოდებელი აირის წნევის მიხედვით — დაბალი — 5 *კნ/მ*$^2$ (0,05 *კგძ/სმ*$^2$), საშუალო — 5—300 *კნ/მ*$^2$ (0,05—3,0 *კგძ/სმ*$^2$) და მაღალი — 300 *კნ/მ*$^2$ (3,0 *კგძ/სმ*$^2$)-ზე მეტი წნევის ა. ს-ს, აირის წვის მიხედვით კი განასხვავებენ ჩირაღდნულსა და უჩირაღდნოს.



აირის სანთურა. ინჟექციური გამომსხივარი სანთურა. მწარმოებლურობა — 720 მეგჯ/სთ-მდე (170 მეგკალ/სთ).

**აირის საჭე,** თვითმფრინავების, რაკეტების, კოსმ. ხომალდებისა და სხვ. საფრენ აპარატთა სამართავი მოწყობილობა. იყენებენ იმ უბნებზე, სადაც *საჰაერო საჭე* არაეფექტურია, მაგ., ვერტ. აფრენა-დაფრენის თვითმფრინავებში — ფრენის საწყისსა და საბოლოო უბნებზე; რაკეტებსა და კოსმ. ხომალდებში — ფრენის საწყის უბანზე და უჰაერო სივრცეში. კონსტრუქციის მიხედვით ა. ს. სხვადასხვაგვარია: აირის ჭავლში დაყენებული პროფილირებული საბრუნი ფინებიდან დაწყებული რთულ საქშენიან აპარატამდე.



აირის საჭე: ა — ვერტიკალური აფრენა-დაფრენის თვითმფრინავი; ბ — კოსმოსური ხომალდი; გ — რაკეტა; 1. აირის საჭე; 2. აირის გენერატორი.

**აირის სეპარატორი,** აპარატი, რ-იც ჭაბურღილებიდან მოპოვებულ აირს მინარევებისაგან წმენდს. ეს მინარევები (წყლის წვეთები, ნახშირწყალბადის კონდენსატი, მყარი ნაწილაკები და სხვ.) აძნელებს აირის ტრანსპორტირებას, იწვევს მილსადენების კოროზიას, სარეწი დანადგარებისა და ჭაბურღილების დაცობას.

ა. ს-ის ცილინდრული ფორმის (თარაზული ან შვეული) დანადგარი შედგება რამდენიმე სეპარაციული სექციისაგან. მთავარი სეპარაციული მოწყობილობის მიხედვით ა. ს. შეიძლება იყოს გრავიტაციული, ციკლონური, საცმიანი და სხვ.; გრავიტაციულ ა. ს-ში აირის ნაკადის სიჩქარე იმდენად მცირდება, რომ მინარევები სიმძიმის ძალით ილექება. გრავიტაციული ა. ს. მარტივი კონსტრუქციისაა, საიმედოდ მუშაობს, მაგრამ დიდია და ლითონტევადი. მისი აირის წმენდის ეფექტურობაა 70—85%. ციკლონურ ა. ს-ში მინარევების სეპარაცია ცენტრიდანული ძალების ზემოქმედებით ხდება. გრავიტაციულ ა. ს-თან შედარებით იგი უფრო გამტარუნარიანი, ნაკლებლითონტევადი და მცირე გაბარიტისაა. მეტად ეფექტურია საცმიანი ა. ს., რ-შიც აირიდან სითხეს ინერციული ძალების ზემოქმედებით აცილებენ. სსრკ-ში აირის სარეწებზე უმეტესად ჟალუზიან ა. ს-ს იყენებენ. იგი სითხეს გამოჰყოფს აფსკის სახით, რაც მის ეფექტურობას 95—97%-მდე ზრდის.

*ლიტ.*: Разработка и эксплуатация нефтяных и газовых месторождений, 2 изд., М., 1965.

**აირის ტენსაზომი,** იხ. სტ-ში *ტენსაზომი*.

**აირის ტურბინა,** იხ. სტ-ში *აირტურბინული ძრავა*.

**აირის ფაქტორი,** საბადოდან ჭაბურღილით მოპოვებული აირის რაოდენობის (*მ*$^3$) შეფარდება იმავე დროში მოპოვებული ნავთობის რაოდენობასთან (*ტ* ან *მ*$^3$). როგორც აირის, ისე ნავთობის მოცულობას გადაიანგარიშებენ იმ მოცულობის მიხედვით, რ-იც ექნებათ მათ ატმოსფერული წნევისა და 20°C ტემპ-რის დროს. ა. ფ. დამოკიდებულია ფენაში აირისა და ნავთობის რაოდენობათა შეფარდებაზე, ფენის გეოლოგიურსა და ფიზიკურ თვისებებზე, ექსპლუატაციის ტემპსა და ხასიათზე და სხვ. ა. ფ. ფენის ენერგიის ხარჯვისა და ნავთობის საბადოს აირის რესურსების განსაზღვრის მნიშვნელოვანი მაჩვენებელია.

**აირის ქსელი,** მილსადენების (აირსადენების) სისტემა, რ-ის დანიშნულებაა აირის ტრანსპორტირება და მისი განაწილება მომხმარებელთა შორის; დასახლებული პუნქტის *აირმომარაგების* სისტემის ძირითადი ელემენტია. საქალაქო ა. ქ-ში შედის სხვადასხვა დანიშნულების *აირსადენები*, საქალაქო მანაწილებელი პუნქტები და სადგურები, წნევის ინდივიდ. რეგულატორები, აირსაცავები (*გაზჰოლდერები*). ა. ქ. უზრუნველყოფილია წნევის საზომი ხელსაწყოებით, კავშირგაბმულობის, სიგნალიზაციის, ავტომატიკის მოწყობილობითა და ჩამკეტი არმატურით (სარქვლები, ონკანები, საკვალთები, წყლის საკეტები). დანიშნულების მიხედვით განასხვავებენ მანაწილებელ ქსელსა (აირით ამარაგებს უბანს, ქუჩას) და შენობებში (ნაგებობებში) შესაყვანს. აირსადენებში წარმოქმნილი ჭარბი წნევის მიხედვით ა. ქ. შეიძლება იყოს დაბალი წნევის — 0,05 *კგძ/სმ*$^2$-მდე (5 *კნ/მ*$^2$), საშ. წნევის — 0,05—3 *კგძ/სმ*$^2$-მდე (5—300 *კნ/მ*$^2$), მაღალი წნევის — 3—6 *კგძ/სმ*$^2$-მდე (300—600 *კნ/მ*$^2$) და 6—12 *კგძ/სმ*$^2$-მდე (600—1200 *კნ/მ*$^2$). დაბალი წნევის ა. ქ-ს უერთებენ საცხოვრებელ და საზ. შენობებს, აგრეთვე წვრილ კომუნ.-საყოფაცხოვრებო საწარმოებს. საშ. და მაღალი (6 *კგძ/სმ*$^2$-მდე) წნევის ა. ქ. ამარაგებს დაბალი და საშ. წნევის მანაწილებელ აირსადენებს, აგრეთვე სამრეწვ. და მსხვილ კომუნ.-საყოფაცხოვრებო საწარმოთა აირსადენებს. აირსაცავებსა და მსხვილ სამრეწვ. საწარმოებს ემსახურება მაღალი (12 *კგძ/სმ*$^2$-მდე) წნევის ა. ქ.; აირის განაწილების მიხედვით არის ერთ-, ორ-, სამ- და მრავალსაფეხურიანი. ერთსაფეხურიანი ა. ქ. აირს ანაწილებს დაბალი წნევის აირსადენებით (პატარა ქალაქებსა და დაბებში); ორსაფეხურიანი — საშ. და დაბალი ან მაღალი (6 *კგძ/სმ*$^2$-მდე) და დაბალი წნევის აირსადენებით (საშ. ქალაქებში); სამსაფეხურიანი — მაღალი (6 *კგძ/სმ*$^2$-მდე), საშ. და დაბალი წნევის აირსადენებით (დიდ ქალაქებში); მრავალსაფეხურიანი — მაღალი (12 *კგძ/სმ*$^2$-მდე), მაღალი (6 *კგძ/სმ*$^2$-მდე), საშ. და დაბალი წნევის აირსადენებით (უდიდეს ქალაქებში).

ა. ქ-ის მილსადენებს (მთლიანწეულსა და ნაკერიანს) ამზადებენ ნახშირბადმცირე და მცირედ ლეგირებული ფოლადისაგან. დასახლებული ადგილების ა. ქ. შეკრული რგოლების ან კონტურების სისტემაა, რ-იც უზრუნველყოფს აირით უწყვეტად მომარაგებას აირსადენის ცალკეული უბნების გამორთვის დროსაც. საქალაქო ა. ქ., როგორც წესი, გაჰყავთ გრუნტში, სამრეწვ. და კომუნ. - საყოფაცხოვრებო საწარმოთა ტერიტორიაზე კი — მიწის ზევით. მიწისქვეშა ა. ქ-ის ფოლადის მილებს კოროზიისა და მოხეტიალე დენისაგან იზოლაციით იცავენ. სახლებში აირი ფოლადის მილებით — დგარებით — შეჰყავთ. დგარების გაყვანა შეიძლება შენობის კიბის უჯრედში, დერეფანსა და სამზარეულოში, საცხოვრებელ ოთახებსა და სანიტ. კვანძებში კი აკრძალულია.

*გ. დარჩია.*

**აირის ძრავა,** აიროვანი სათბობით მომუშავე შიგაწვის ძრავა. განასხვავებენ სტაციონარულ და სატრანსპორტო ა. ძ-ს. სტაციონარული უმთავრესად დიდი სიმძლავრის (2200—12000 *კვტ*) შიგაწვის ძრავაა. იყენებენ მეტალურგიულ ქარხნებში (სადაც ბრძმედის აირის გამოყენების შესაძლებლობაა), აირისა და ნავთობის მრეწველობაში და სხვ.; თანამედროვე სტაციონარულ ა. ძ-ს მქკ 42%-ს აღწევს. სატრანსპ. ა. ძ-ს უმთავრესად *აირბალონიან ავტომობილებში* იყენებენ. თხევადსათბობიან ძრავასთან შედარებით ა. ძ-ს მრავალი უპირატესობა აქვს: მისი გამონაბოლქვი აირები თითქმის არ შეიცავს მავნე მინარევებს, უფრო სრულყოფილი ნარევისა და წვის გამო დეტალები ნაკლებად უცვდება, ბენზინით მომუშავე ძრავასთან შედარებით *კუმშვის ხარისხი* უფრო მაღალია და სხვ.

**აირის ხელსაწყოები,** მოწყობილობები, რ-ებსაც იყენებენ საცხოვრ. და საზ. შენობებში საჭმლის დასამზადებლად, წყლისა და შენობის გასათბობად, ხელოვნური სიცივის შესაქმნელად. ა. ხ-ის ენერგიის წყაროა აირის წვის დროს გამოყოფილი



აირის ხელსაწყოები. გამდინარე წყლის ნახევრად ავტომატური აირის წყალსათბობი: 1. გარსაცმი; 2. სანთურა; 3. საფეთქი; 4. აირისა და წყლის მისაწოდებელი; 5. კლაკნილა; 6. კალორიფერი; 7. საშხეფი.



აირის ხელსაწყობი. აირქურა: 1. ქურატები; 2. ქურატის სანთურა; 3. აირის მისაწოდებელი მილი; 4. ფურნაკი; 5. ფურნაკის სანთურა; 6. აირის მიწოდების სარეგულირებელი ონკანები.

სითბო, შემადგენელი ნაწილები — აირის სანთურა, აირსადენი, სითბოს გადამცემი და წვის პროდუქტების მოსაცილებელი მოწყობილობები. აირის მაცივრებს აქვს აგრეთვე მაცივარი აპარატი და კამერა.

ა. ხ. არის საყოფაცხოვრებო (სამზარეულოს აირის ქურები, წყალშემთბობი, ბინის მაცივრები), სათბობი (იხ. *აირით გათბობა*) და საზ. კვების საწარმოთა მოწყობილობები (რესტორნის ქურები, საჭმლის მოსახარში ქვაბები, სადულარი, ფურნაკი და სხვ.) ა. ხ-ს ატმოსფერული ტიპის *აირის სანთურები* აქვს. აირი გამოდის საქშენიდან და ატმოსფეროდან შეიწოვს წვისთვის საჭირო (40—60%) ჰაერს. აირსადენებში ა. ხ-ის წინ გამოსართველ საცობიან ონკანებს აყენებენ. ა. ხ. აღჭურვილია ავტომ. მოწყობილობით, რ-ის დანიშნულებაა, ტექნოლ. მოთხოვნების შესაბამისად მოაწესრიგოს სანთურების მუშაობა ან შეწყვიტოს აირის მიწოდება (ხელსაწყოთა დაზიანებისას).



აირის ხელსაწყობი. აგვ-ს ტიპის აირის ავტომატური წყალსათბობი: 1. სანთურა; 2. წყლის რეზერვუარი; 3. ცივი წყლის მილყელი; 4. ცხელი წყლის მილყელი; 5. აირის ონკანი.

**აირლიფტი** (*აირი* და ინგლ. lift — აწევა), შეკუმშული აირით სითხის ამოსაღები მოწყობილობა. იყენებენ უმთავრესად ჭაბურღილებიდან ნავთობის ამოსაღებად (სარგებლობენ ნავთობშემცველი ფენიდან გამოყოფილი აირის ენერგიით). ამწევ მოწყობილობას, რ-შიც სითხის (უმთავრესად წყლის) ასაწევად ატმოსფერული ჰაერია გამოყენებული, ე რ ლ ი ფ ტ ს ან მ ა მ უ ტ-ტ უ მ ბ ო ს უწოდებენ. კომპრესორით შეკუმშულ აირს ან ჰაერს (იხ. ნახ.) მილით (3) აწვდიან ბუნიკს (4), სადაც იგი შეერევა სითხეს და წარმოიქმნება აირ-სითხის ან წყალ-ჰაერის ემულსია, რ-იც მეორე მილით (2) მიწის ზედაპირზე ადის. აირად ფაზას სითხისაგან გამოაცალკევებს სეპარატორი (1). ა-ის მუშაობის პრინციპი ემყარება ზიარი ჭურჭლების კანონს. ა-ით წყლის მიწოდება შეიძლება 200 *მ* სიმაღლემდე, ნავთობისა კი — 1000 *მ*-მდე. მისი მწარმოებლურობა საათში 500 *მ*, მქკ — 15—36%. ამჟამად შექმნილია სითხის აწევის უფრო ეფექტური ტექნიკური საშუალებანი, მაგრამ ა-ს მაინც იყენებენ სიმარტივის გამო.

**აირმანაწილებელი სადგური,** დანადგარი, რ-იც ამცირებს აირის წნევას უსაფრთხო მოხმარების პირობებით გათვალისწინებულ დონემდე, წმენდს აირს მინარევებისგან და აწვდის მომხმარებელს. ა. ს. სხვადასხვა დანიშნულებისაა: მაგისტრ. აირსადენის განშტოებაზე (დასახლებული პუნქტის ან სამრეწვ. ობიექტისაკენ მიმართული განშტოების ბოლო უბანზე) განლაგებული სადგურები (მწარმოებლურობა 5—10 ათ-იდან 300—500 ათ-მდე *მ*$^3$/*სთ*) საწყის წნევას (მაგ., 5 *მეგნ/მ*$^2$, ე. ი. 50 *კგძ/სმ*$^2$) ამცირებს 0,1 *მეგნ/მ*$^2$-მდე და მეტადაც; სარეწაო ა. ს. წმენდს სარეწზე მოპოვებულ აირს (მტვრისგან, ტენისგან) და აწვდის სარეწთან ახლომდებარე დასახლებულ პუნქტებს; სამრეწვ. ან სას.-სამ. ობიექტებისაკენ მიმართულ მაგისტრ. აირსადენების განშტოებებზე არსებული საკონტროლო-მანაწილებელი პუნქტები აირით ამარაგებს ამ ობიექტებს და ქალაქის გარშემო განლაგებულ 2—3 ათ-იდან 10—12 ათ-მდე *მ*$^3$/*სთ* მწარმოებლურობის აირსადენთა რგოლურ სისტემას; ავტომ. ა. ს. აირით ამარაგებს 1—3 ათ. *მ*$^3$/*სთ* მწარმოებლურობის მაგისტრ. აირსადენების განშტოებებზე განლაგებულ მცირე დასახლებულ პუნქტებს, სოფლებსა და დაბებს, წნევას 5,5-იდან 3. $10^{-2}$ *მეგნ/მ*$^2$-მდე ამცირებს; აირსარეგულირებელი პუნქტები (მწარმოებლურობა 1—30 ათ. *მ*$^3$/*სთ*) მაღალი და საშ. წნევის საქალაქო ქსელში მაღალ წნევას (1,2 ან 0,6 *მეგნ/მ*$^2$) ამცირებს საშ. (0,3 *მეგნ/მ*$^2$) ან დაბალ (300 *მმ* წყ. სვ.) წნევამდე; აირსარეგულირებელი დანადგარები ამარაგებს 1,5 ათ-მდე *მ*$^3$/*სთ* მწარმოებლურობის აირის ქსელებს ან მთლიანად ობიექტებს.



აირმანაწილებელი სადგურის სქემა: 1. ფილტრი; 2. I საფეხურის სარედუქციო სარქველი; 3. დამცველის სარქველი; 4. ხარჯსაზომი დიაფრაგმით; 5. საფეხურის სარედუქციო სარქველი; 6. მანომეტრი; 7. შემოვლითი კონტური (ბაიპასი); 8. საოდორიზაციო დანადგარი; ა—აირის მიმართულება აირსაცავ პარკისაკენ; ბ—აირის მიმართულება აირმანაწილებელ ქსელში.

**აირმნათი ნათურა,** მაღალი ძაბვის *აირგანმუხტვის სინათლის წყარო,* რ-შიც გამოყენებულია ფუძევადი განმუხტვის დადებითი სვეტის გამოსხივება. ა. ნ. მინისაა, ბოლოებში ჩარჩილულია ფოლადის (იშვიათად ნიკელის, ალუმინის ან სხვა ლითონების) ელექტროდები. მილაკს ავსებენ არგონით, ნეონით (ზოგჯერ სხვა აირებითაც) და ვერცხლისწყლის განსაზღვრული რაოდენობით. შიგ წნევა 400—2100 *ნ/მ*$^2$-ს (3—16 *მმ* ვ. წყ. ს-ს) აღწევს. შემდეგ 1,2—13 *კვ*-იანი ტრანსფორმატორის მეშვეობით ჩართავენ ცვლადი დენის ქსელში. ა. ნ.-ების დიამეტრი 10—30 *მმ*-ია, ხოლო სიგრძე — 0,1—3 *მ*. გამოსხივების ფერთა გამის გასაფართოებლად და შუქგაცემის გასადიდებლად მილაკის შიგა ზედაპირს ლუმინოფორით ფარავენ. მილაკებს ღუნავენ, აძლევენ ასოების, ნიშნების, ფიგურების ფორმას და იყენებენ სიგნალიზაციისათვის, სარეკლამო და დეკორ. განათებისათვის.

**აირმომარაგება,** *აირის მრეწველობის* შემადგენელი ნაწილი, რ-ის დანიშნულებაა ორგანიზებულად მიაწოდოს აირის სათბობი ქალაქებსა და სამრეწვ. ობიექტებს და განაწილოს მომხმარებლებს შორის. ა. იყენებს ბუნებრივ საწვავ აირს, აირგენერატორებსა და თერმულ ღუმელებში მყარი და თხევადი სათბობის თერმული გადამუშავებისას მიღებულ ხელოვნურ აირს, აირბენზინისა და ნავთობგადასამუშავებელ ქ-ნებში ნავთობისა და თანანავთობაირის გადამუშავებისას მიღებულ გათხევადებულ აირს.

ბუნებრივი აირი ყველაზე სრულყოფილი და ეკონ. სათბობია. იგი ძვირფასი ნედლეულია ქიმ. მრეწველობისათვის. სსრკ-ში ბუნებრივი აირის დიდი რესურსებია, ამის გამო ხელოვნური აირის წარმოება, რ-იც ნაკლებად ეკონომიურია, კარგავს მნიშვნელობას. ბუნებრივი აირის მთავარი მომხმარებლებია თბოელექტროსადგურები, მრეწველობის სხვადასხვა დარგის საწარმოები და კომუნ. მეურნეობები. სსრკ კომუნ. მეურნეობაში 1970 წ. 24,1 მლრდ. *მ*$^3$ აირი დაიხარჯა, 1975 კი დაახლ. 40 მლრდ. *მ*$^3$-მდე დაიხარჯება, ქალაქებსა და სამრეწვ. საწარმოებს ბუნებრივი და ხელოვნური აირით ამარაგებს მაგისტრ. *აირსადენი.* აირი გადაეცემა ჯერ *აირმანაწილებელ სადგურს,* შემდეგ კი საკონტროლო მანაწილებელ პუნქტებს, სადაც აირის წნევას ამცირებენ ნორმით გათვალისწინებულ დონემდე. ეს პუნქტები აირს მიაწვდის საქალაქო *აირის ქსელს* ან სამრეწვ. საწარმოს. ა-ის სისტემა ორი სახისაა: ცენტრალიზებული და დეცენტრალიზებული (ადგილობრივი). პირველი აირს ანაწილებს საქალაქო აირის ქსელით, მეორე კი — აირმაგენერირებელი დანადგარებით ან გათხევადებული აირებით ავსილი ცისტერნებისა და ბალონების საშუალებით. ადგილ. სისტემებს ფართოდ იყენებენ პატარა ქალაქებში, დაბებში, განსაკუთრებით მაგისტრ. აირსადენებისაგან მნიშვნელოვნად დაშორებულ ადგილებში.

გათხევადებულ აირს აირბენზინის ქ-ნებიდან მომხმარებელს აწვდიან საგანგებო მილსადენებით, რკინიგზისა და ავტომობილის ცისტერნებით, აგრეთვე ბალონებით. პერსპექტიულია გათხევადებული აირის გადატანა სპეც. გემით — აირსაზიდით. ა-ის სისტემის შეუფერხებელი მუშაობისათვის დიდი ქალაქების მახლობლად აგებენ მიწისქვეშა *აირსაცავებს.*

სათბობად ბუნებრივი აირის გამოყენება ამაღლებს წარმოების კულტურასა და მოსახლეობის საყოფაცხოვრებო პირობების დონეს, ამცირებს ტექნოლ. და კომუნ.-საყოფაცხოვრებო საჭიროებისათვის განკუთვნილი მყარი და თხევადი სათბობის ხარჯს, განტვირთავს რკინიგზისა და წყლის ტრანსპორტს. თბოელექტროსადგურებსა და ცენტრ. გათბობის საქვაბეებში მყარი და თხევადი სათბობის ნაცვლად აირის გამოყენება ხელს უწყობს ქალაქის ჰაერის გაჯანსაღებას.

*ლიტ.*: მ უ ს ხ ე ლ ი შ ვ ი ლ ი ა., გაზიფიკაცია და მისი პერსპექტივები საქართველოში, თბ., 1962; К о р т у н о в А. К., Газовая промышленность СССР, М., 1967; С т а с к е в и ч Н. Л., Справочное руководство по газоснабжению, Л., 1960.

*ა. ხოშტარია.*

**აირნავთობის სეპარატორი,** ტ რ ა პ ი, ნავთობისაგან აირის გამოსაცალკევებელი აპარატი. ჭაბურღილიდან მოპოვებული ნედლეული გადადის პირდაპირ სეპარატორში, სადაც სხვადასხვა კუთრი წონის გამო კომპონენტები განცალკევდება. ნავთობისაგან აირის გამოყოფას ხელს უწყობს წნევის დაცემა, სითხის ნაკადის დაყოფა წვრილ ჭავლებად, ნაკადის სიჩქარის შემცირება და მისი მოძრაობის მიმართულების შეცვლა. მუშაობის პრინციპის მიხედვით ა. ს. არის გრავიტაციული, ცენტრიდანული და კომბინირებული; ფორმის მიხედვით — სფერული და ცილინდრული (ვერტიკალური, დახრილი და ჰორიზონტალური); მუშა წნევის მიხედვით — ვაკუუმური (0,1 *მეგნ/მ*$^2$-მდე), დაბალი (0,6 *მეგნ/მ*$^2$-მდე), საშუალო (1,6 *მეგნ/მ*$^2$-მდე) და მაღალი (6,4 *მეგნ/მ*$^2$-მდე) წნევის. სსრკ ნავთობის სარეწებში უმეტესად იყენებენ გრავიტაციული პრინციპით მომუშავე ვერტ. ცილინდრულ ა. ს-ს, რ-იც აღჭურვილია ნავთობის დონის შესანარჩუნებელი ხელსაწყოებით, წნევის რეგულატორითა და ჭაბურღილიდან მიღებული პროდუქციის მიმწოდი და სარინი მილებით.

მიმდინარეობს მუშაობა ა. ს-ის კონსტრუქციის გასაუმჯობესებლად. მაგ., ა. ს-ის ფუნქციები რომ ნავთობის გაუწყლოებისა და დეემულგაციის პროცესებს შეუთავსონ, ნავთობის ნაკადს სეპარატორში შესვლის წინ დეემულგატორს უმატებენ, ხოლო სეპარატორის შიგნით დგამენ ნავთობის შესათბობ სანთურიან მოწყობილობას. ვერტ. სეპარატორ-შემთბობში (ა—1 და ა—9, მწარმოებლურობა — 200 და 2000 *ტ/სთ.*) გათვალისწინებულია



1



2



3

სტ. ალავერდი. ალავერდის ტაძრის კედლის მხატვრობა: **1. 2. 3.** ქრისტეს ამაღლება. ფრაგმენტები. XV ს.; **4.** მეფეთა კურთხევა ქრისტეს მიერ. ფრაგმენტი. XVII ს.; **5.** იგივე. კომპოზიცია. **6. 7. 8.** წმინდა მეომრები. XV ს., შეკეთებული XVII საუკუნეში.

4



5



6

7

8



ჭაბურღილების პროდუქციის დაყოფა 3 ნაწილად: აირი, ნავთობი და წყალი.
*ტ. ქირია.*

**აიროვანი განგრენა,** ა ნ ა ე რ ო ბ უ ლ ი გ ა ნ გ რ ე ნ ა, ა ი რ ო ვ ა ნ ი ფ ლ ე გ მ ო ნ ა, ა ი რ ო ვ ა ნ ი შ ე შ უ პ ე ბ ა, ა ვ თ ვ ი ს ე ბ ი ა ნ ი შ ე შ უ პ ე ბ ა, მეტად მძიმე, მწვავე ინფექციური დაავადება, ვითარდება ჭრილობის გაბინძურების, მასში ანაერობული ინფექციის შეჭრის (უმეტესად ნიადაგიდან) შედეგად. ჭრილობაში მოხვედრილი მიკრობები მრავლდება და იწვევს ქსოვილების ნეკროზს და მთელი ორგანიზმის მძიმე ინტოქსიკაციას. ავადმყოფობა მწვავედ, მაღალი ტემპ-რით მიმდინარეობს; დაავადებული ადგილი შესივებულია, კანი ჭრილობის ირგვლივ — გაფერმკრთალებული, კუნთები — მოდუნებული; საბოლოოდ იარა მუქდება, ჭრილობიდან გამოიყოფა მყრალი ჩირქი და აიროვანი ბუშტუკები. ინფექცია სწრაფად ვრცელდება საღ ქსოვილებზე. ა. გ. ვითარდება ინფექციის შეჭრიდან 3—5 დღის შემდეგ, ზოგჯერ კი პირველსავე დღე-ღამეში (ე. წ. ელვისებრი ფორმა). თუ დაავადებულია კიდური, ელვისებრი ფორმის დროს აუცილებელია მისი სასწრაფო ამპუტაცია, სხვა შემთხვევებში ატარებენ კომბინირებულ მკურნალობას: დაავადებულ ადგილს ღრმად სერავენ, რომ ქსოვილებში ატმოსფერული ჰაერი მოხვდეს და გაადვილდეს *ანაერობებთან* ბრძოლა, ჭრილობაში დებენ ჟანგბადის გამომყოფი ნივთიერებებით (წყალბადის ზეჟანგი, ქლორამინი, კალიუმპერმანგანატი და სხვ.) გაჟღენთილ ტამპონებს. გარდა ადგილ. მკურნალობისა, ავადმყოფს ენიშნება ანტიბიოტიკები, სისხლის გადასხმა, გულის საშუალებები და სხვ.; პ რ ო ფ ი ლ ა ქ ტ ი კ ა: ჭრილობის დროული დამუშავება, განგრენის საწინააღმდეგო შრატი.

**აიროვანი სათბობი,** ბუნებრივი (დედამიწის წიაღიდან მოპოვებული) და ხელოვნური (გენერატორის, კოქსის, ბრძმედის) საწვავი აირები. იყენებენ ქიმ. მრეწველობაში, ენერგეტიკასა და საყოფაცხოვრებო პრაქტიკაში. ა. ს-ს შეადგენს ქიმ. შენაერთებში შემავალი წყალბადი და ნახშირბადი (ან თავისუფალი წყალბადი). ა. ს. უმთავრესად შედგება საწვავი (CO; $H_2$., $CH_4$., $C_nH_m$., $H_2S$) და უწვი აირების ($CO_2$., $N_2$., $O_2$; წყლის ორთქლი) ნარევისაგან. ნახშირწყალბადის აირები ($C_nH_m$) შეიძლება შედგებოდეს $C_nH_{2n}+2$ ტიპის ზღვრული შენაერთებისაგან (მეთანი, ეთანი, პროპანი და სხვ.), აგრეთვე $C_nH_{2n}$ ტიპის არაზღვრული (ეთილენი, პროპილენი) და აცეტილენის შენაერთებისაგან.

**აირჟანგბადური შედუღება,** იხ. სტ. *აირული შედუღება.*

**აირსადენი** (გ ა ზ ს ა დ ე ნ ი) მ ა გ ი ს ტ რ ა ლ უ რ ი, საწვავი აირის დიდ მანძილზე (ასეულ და ათასეულ *კმ*-ზე) გადასაცემი ნაგებობა — მილგაყვანილობა. ა. გაჰყავთ მიწის ქვეშ, მიწის ზევით, მიწაყრილში, წყალსატევის ფსკერზე (ე. წ. დიუკერი), ზოგჯერ მილებს საყრდენებზე აწყობენ ან გვარლზე ჰკიდებენ (ხევზე, მდინარეზე გადასაყვანად). მილებს კოროზიისაგან იცავენ ანტიკოროზიული იზოლაციით და სხვ. საშუალებებით.

დიდი სიგრძის მაგისტრ. ა-ში წნევის დანაკარგს აირკომპრესორული სადგური ანაზღაურებს. სსრკ ა-ების ოპტიმალური პარამეტრებია: სამუშაო წნევა მოქმედი ა-თვის 5,5 *მეგნ/მ*$^2$, მშენებარე და ასაშენებელი ა-თვის დაგეგმილია 7,5 *მეგნ/მ*$^2$. კომპრესორული სადგურით უზრუნველყოფილი შეკუმშვის ხარისხი — 1,4—1,5; მანძილი მეზობელ კომპრესორულ სადგურებს შორის — დაახლ. 100—120 *კმ*; მაგისტრ. ა-ის ბოლო პუნქტში განლაგებულია *აირმანაწილებელი სადგურები*. დიდი ქალაქების მახლობლად აგებენ *აირსაცავებს*.

პირველი ა. ჩინეთში გაუყვანიათ ახალი წელთაღრიცხვის დასაწყისში. მილები ბამბუკისა ყოფილა. XVIII ს. ბოლოს ევროპაში ა-თვის თუჯის მილები გამოიყენეს, ხოლო XIX—XX სს-ში — ფოლადისა.

სსრკ-ში მაგისტრ. ა-თვის იყენებენ დიდი დიამეტრის (720—1420 *მმ*) თხელკედლიან მილებს. 1941-მდე მცირე დიამეტრის (100—250 *მმ*) მილებს იყენებდნენ. 1946 დაიწყო სარატოვ — მოსკოვის ა-ის (პირველი მაგისტრ. ა.) ექსპლუატაცია; მილების დიამეტრი 325 *მმ*-ია, ხოლო სიგრძე — 800 *კმ*. სსრკ-ში დიდი აირსატრანსპორტო სისტემებია ბუხარა — ურალისა (სიგრძე — 4503 *კმ*, მილების დიამეტრი — 1020 *მმ*; გამტარობის უნარი — 21 მლრდ. *მ*$^3$/წელიწადში) და შუა აზია — ცენტრის (სიგრძე — 5500 *კმ*, მილების დიამეტრი — 1020 და 1220 *მმ*, გამტარობის უნარი — 25 მლრდ. *მ*$^3$/წელიწადში) ორხაზიანი ა-ები. სსრკ ევროპულ ნაწილში შექმნილი ა-ების რგოლური სისტემა უზრუნველყოფს სახ. მეურნ. აირით უწყვეტად მომარაგებას. სსრკ-ში განუხრელად იზრდება დიდი დიამეტრის ა-ების ხვედრითი წონა. 1967 მსოფლიოში პირველად დაიწყეს 1220 *მმ* დიამეტრის მილების გამოყენება. ასეთი მილებით ააგეს უხტა — ტორჟოკის ა.; ამავე დიამეტრის მილებს იყენებენ შუა აზია — ცენტრის ა-თვის (მეორე ხაზი). მილების დიამეტრის გადიდება განსაზღვრულ ოპტიმუმამდე მნიშვნელოვნად ზრდის ა-ის მწარმოებლურობას, ამცირებს ხვედრით კაპიტ. დანახარჯს, საექსპლუატაციო და ლითონის ხარჯს.

ზემძლავრი ა-ები ძლიერ ეკონომიურია, მაგ., ტიუმენის ოლქიდან და კომის ასსრ-იდან ცენტრ., ჩრდ.-დას. და ურალის რ-ნებში უახლოესი 7—8 წლის განმავლობაში 1220—1420 *მმ* დიამეტრის მილებისაგან შედგენილი ა-ით წელიწადში დაახლ. 130 მლრდ. *მ*$^3$ აირის გადასაცემად საჭირო იქნებოდა 25 ათ. *კმ* სიგრძის 7—8 ა.; აირის ამავე რაოდენობას გადასცემს 2 ზემძლავრი ა., თუ ერთის მილების დიამეტრი იქნება 2,5 *მ*, ხოლო მეორისა — 2 *მ*. აშშ-ში გამოყენებული მილების მაქს. დიამეტრია 1067 *მმ*, სსრკ-ში — 1420 *მმ*, საშ. დიამეტრი სსრკ-ში — 674 *მმ*, აშშ-ში — 410 *მმ* (1968). გათვალისწინებულია, რომ ზემძლავრი ა-ებისათვის დაამზადონ 2020—2520 *მმ* დიამეტრის ფოლადის მილები, რ-თა კედლის სისქე 25—26 *მმ* იქნება, სიმტკიცის ზღვარი — 550—600 *მეგნ/მ*$^2$, ხოლო გარანტირებული დარტყმითი სიბლანტე — 40°C ტემპ-რის დროს — არანაკლები 0,3 *მეგნ/მ*$^2$. სსრკ მაგისტრ. ა-ების საერთო სიგრძე დაახლ. 70,7 ათ. *კმ*-ია (1972).

საქართველო ბუნებრივ აირს იღებს ყარადაღ — თბილისისა (500 *კმ*) და ორჯონიკიძე — თბილისის (200 *კმ*) მაგისტრ. ა-იდან. დაგეგმილია სოჭი — თბილისის ა-ის მშენებლობა, რ-ის სიგრძე 800 *კმ*-ს მიაღწევს. ამიერკავკ. რესპუბლიკების აირით მომარაგების გასაუმჯობესებლად 1970 ააგეს ირან — სსრ კავშირის ა.

*ლიტ.*: Боксерман Ю. И., Пути развития новой техники в газовой промышленности СССР, М., 1964; Газовая промышленность СССР, под ред. В. М. Гальперина, М., 1966.
*გ. დარჩია.*

**აირსაცავი,** საწვავი აირის (ზოგჯერ არასაწვავი აირების: ჟანგბადის, აზოტის, ნახშირორჟანგისა და სხვ.) საცავი ნაგებობა. ა-ის დანიშნულებაა აირის დაგროვება, როცა მოთხოვნილება ნაკლებია, და შემდეგ, საჭიროებისამებრ, ქსელში გაშვება. საწვავი აირის ხარჯვის დღეღამური უთანაბრობის მოსაწესრიგებლად *გაზჰოლდერებს* აგებენ, სეზონური უთანაბრობის რეგულირებისათვის კი — სპეც. მიწისქვეშა ა-ებს. ა-ებად იყენებენ აგრეთვე ბუნებრივი აირის ან ნავთობის უკვე გამოფიტულ სარეწებს ან წყალშემცველი ფენებიდან წყლის გამევების შედეგად შექმნილ სიცარიელეს.

გათხევადებული აირის შესანახად და გადასაზიდად იყენებენ სპეც. ა-ებს (საავტომობილო და სარკინიგზო ცისტერნები, სპეც. საზღვაო აირსაზიდები და სხვ.).

**აირსიუხვე,** წიაღისეულის მოპოვებისას მისი მასის ან მოცულობის ერთეულზე გამოყოფილი აირის რაოდენობა (იხ. *აირის გამოყოფა გვირაბებში*). ა. დამოკიდებულია ქანების აირიანობაზე, წიაღისეულის მოპოვების ხერხზე, ფენში აირის წნევასა და სხვ. ფაქტორებზე. ა. არის ა ბ ს ო ლ უ ტ უ რ ი — დროის ერთეულში გამოყოფილი აირის რაოდენობა (ჩვეულებრივად *მ*$^3$/დღე-ღამეში) და შ ე ფ ა რ დ ე ბ ი თ ი — აბსოლ. ა-ისა და დღე-ღამეში მოპოვებული წიაღისეულის რაოდენობის შეფარდება (*მ*$^3$/*ტ*). მეთანის ან ნახშირორჟანგის გამოყოფის მიხედვით ქვანახშირის შახტები შემდეგი კატეგორიისაა: I (შეფარდებითი ა.—5 *მ*$^3$/*ტ*-მდე), II (5—10 *მ*$^3$/*ტ*), III (10—15 *მ*$^3$/*ტ*) და ზეკატეგორიისა (15 *მ*$^3$/*ტ*-ზე მეტი). სსრკ ქვანახშირის შახტების დაახლოებით 60% ზეკატეგორიისაა. ასეთია ტყიბულისა და ტყვარჩელის თითქმის ყველა შახტი. ქვანახშირის ფენების დამუშავებისას განსაზღვრულ სიღრმემდე მეთანის გამოყოფა მატულობს, რაც აფეთქების საშიშროებას ზრდის. ამიტომ, მეთანი და სხვა აირები რომ არ დაგროვდეს, გვირაბებს ინტენსიურად ანიავებენ.

ა-თანაა დაკავშირებული ქვანახშირის შახტებში მისაწოდებელი ჰაერის რაოდენობის განსაზღვრის ერთ-ერთი ძირითადი მეთოდი. შახტების ვენტილაციის დასაპროექტებლად საჭიროა გვირაბების ა-ის პროგნოზი. ტყიბულ — შაორის ქვანახშირის საბადოს (ფენების ჩაწოლის სიღრმე 1200—1400 *მ*) შეფარდებითი მეთანსიუხვე 30—40 *მ*$^3$/*ტ*-მდეა მოსალოდნელი.

*ლიტ.*: Дзидзигури А. А., Цинцадзе Ю. Д., Газообильность шахт Ткибули-Шаорского каменноугольного месторождения, Тб., 1965.
*ი. ცინცაძე.*

**აირტონი** (Ireton) ჰენრი (3. XI. 1611, ატენბორო, ნოტინგემშირი, — 26. XI. 1651, ლიმერიკი, ირლანდია), ინგლისის სამხ. და პოლიტ. მოღვაწე. XVII ს. ინგლ. ბურჟ. რევოლუციის მონაწილე. ო. *კრომველის* თანამებრძოლი, რევოლუციური, ე. წ. „ახალი მოდელის“ არმიის ერთ-ერთი ორგანიზატორი და მისი გენ.-კომისარი; სამოქ. ომის მონაწილე (ნეზბის ბრძოლაში 1645 პარლამენტის არმიის მარცხენა ფრთას მეთაურობდა). 1645 აირჩიეს ხანგრძლივი პარლამენტის წევრად. 1646 ცოლად შეირთო კრომველის ასული. პატნის კონფერენციაზე (1647) ა. იცავდა ინდეპენდენტთა პარტიის თვალსაზრისს, კრომველთან ერთად ილაშქრებდა *ლეველერების* მიერ წამოყენებული სახალხო სუვერენიტეტის იდეის წინააღმდეგ და შეზღუდული სამეფო ხელისუფლებისა და ლორდთა პალატის შენარჩუნების მომხრე იყო. მას შემდეგ, რაც ინდეპენდენტთა პარტია დარწმუნდა, რომ მეფის დაუსჯელად ხელისუფლებას ვერ შეინარჩუნებდა, ა. სხვა ლიდერებთან ერთად *ჩარლზ I-ის* სასამართლო პროცესის ერთ-ერთი მთავარი ორგანიზატორი გახდა და ხელი მოაწერა მის სასიკვდილო განაჩენს. 1649 კრომველის თანაშემწე იყო ირლანდიის ლაშქრობაში; დაინიშნა ირლ. ლორდმმართველად და 1651 ქ. ლიმერიკის აღებით დაასრულა ამ ქვეყნის დამორჩილება.

*ლიტ.*: Английская буржуазная революция XVII в., т. 1—2, под ред. Е. А. Косминского и Я. А. Левицкого, М., 1954; Ramsey R. W., Henry Ireton, L., 1949.
*გ. ჟორდანია.*



აირლიფტის სქემა: 1. სეპარატორი; 2. ემულსიის ასაწევი მილი; 3. ჰაერის მისაწოდებელი მილი; H — წყალ-ჰაერის ნარევის აწევის სიმაღლე; h — წყალში ჩაშვებული მილის სიგრძე.

**აირტურბინიანი ავტომობილი,** აირტურბინული ძრავათი აღჭურვილი ავტომობილი. დგუშიან ძრავასთან შედარებით ა. ა-ის ძალურ დანადგარს ბევრი უპირატესობა აქვს: უფრო კომპაქტური, მსუბუქი და მარტივია, შეუძლია სწრაფად ამუშავდეს ჰაერის დაბალ ტემპ-რაზე, არ სჭირდება სპეც. სითხით ან ჰაერით გაცივება. დინამიკურად გაწონასწორებულია, კარგი გამწევია, მუშაობს როგორც მყარი, ისე თხევადი სათბობით, გამონაბოლქვი აირებით ჰაერს ნაკლებ წამლავს; ა. ა-ის შექმნა ჩვენშიც და საზღვარგარეთაც ექსპერიმენტის სტადიაშია. სსრკ-ში პირველი საცდელი ა. ა. 1958 შეიქმნა.

**აირტურბინიანი ელექტროსადგური,** თბოელექტროსადგური, რ-ის ელექტროგენერატორების ამძრავად აირის ტურბინებია გამოყენებული. პირველ ი ასეთი ა. ე. ააგეს სსრკ-ში (შატსკის მურანახშირის მიწისქვეშა გაზიფიკაციის ელექტროსადგური). XX ს. 50–60 წწ-ში მსოფლიოში ფართოდ გავრცელდა *აირტურბინული ძრავათი* მომუშავე ელექტროსადგურები. მათმა ჯამურმა სიმძლავრემ 2000 *მეგვტ* გადააჭარბა (1970). ა. ე. კარგად ეგუება დატვირთვის მკვეთრ გაზრდა-შემცირებას, რის გამოც მისი აგება მიზანშეწონილია ენერგომომარაგების სისტემაში საავარიო მარქაფის შესაქმნელად და განსაკუთრებით კი „პიკური" დატვირთვის დასაფარავად. ასეთი დანიშნულების ა. ე-ს აქვს გამარტივებული, ურეგენერაციო სქემა, მისი მქკ არ აღემატება 20–25%-ს. ა. ე-ის აგება იმავე სიმძლავრის ჩვეულებრივი თბოელექტროსადგურის აგებაზე ერთიორად იაფი ჯდება. ა. ე-ის სითბოს წყაროდ უმეტესად საწვავ აირებს ან თხევად სათბობს იყენებენ. შესაძლებელია მყარი სათბობის გამოყენებაც, მაგრამ ამ შემთხვევაში რთულდება ელექტროსადგურის მოწყობილობა და იზრდება მისი ღირებულება. ნახშირით მომუშავე ა. ე-ებმა ფართო გავრცელება ვერ პოვეს. არის ა. ე-ები, რ-თა 10–20 *მეგვტ* სიმძლავრის ელექტროგენერატორების ამძრავად იყენებენ საავიაციო აირტურბინებს. 2–4 ასეთ აგრეგატს დგამენ ლითონის კაბინაში, მისაბმელ სატვირთო ფურგონებზე ან რკინიგზის ვაგონ-პლატფორმებზე. ამ ტიპის დანადგარებს ამუშავებენ როგორც დროებით ელექტროსადგურებს დიდ სამშენებლო ობიექტებზე ან ნავთობის საბადოებზე. აირტურბინების სათბობად იყენებენ ბუნებრივ საწვავ თანანავთობაირს. ა. ე-ის მომავალი მჭიდროდაა დაკავშირებული ატომური ენერგეტიკის განვითარებასთან. ამჟამად ინტენსიური მუშაობაა გაჩაღებული ისეთი მამრავლებელი (ბრიდერული) ატომური რეაქტორების ასაგებად, რ-ებშიც თბოგადამტანად ჰელიუმს ან ნახშირორჟანგს გამოიყენებენ. ასეთ ატომურ ელექტროსადგურებში დაიდგმება დახურულციკლიანი ჰელიუმის ან ნახშირორჟანგის აირტურბინები. აშშ-ში დაპროექტებულია ატომური ა. ე., სადაც 800–1000°C-ზე გახურებულ აირს (ჰელიუმს) მოაწვდიან ტურბინებს მაღალტემპ-რიან გრაფიტ-აირის რეაქტორიდან.

პერსპექტიულია კომბინირებული ორთქლაირტურბინული *დანადგარები*. პირველი ასეთი დანადგარი (16 *მეგვტ* სიმძლავრის) სსრკ-ში ამუშავდა ლენინგრადში 1964.

*ლიტ.*: Морозов Г. Н., Тимофеев Н. А, Газотурбинные и парогазовые электростанции большой мощности, «Теплоэнергетика», 1967, № 5; Перспективы внедрения в энергетику газотурбинных и парогазовых установок, იქვე; Рыжкин В. Я., Тепловые электрические станции, М.—Л., 1967. *ტ. ანთიძე.*

**აირტურბინული სათბობი,** აირის ტურბინებისათვის განკუთვნილი ნახშირწყალბადიანი აირები ან თხევადი ნავთობის სათბობი. აიროვან ა. ს-ს (ბუნებრივ აირებს) იყენებენ უმთავრესად მაგისტრ. აირსადენების სატუმბავი სადგურების აირტურბინულ დანადგარებში, თხევადს კი – სატრანსპორტო და დიდ სტაციონარულ აირტურბინებში. ა. ს. უნდა იყოს ნაკლებნაცრიანი და ვანადიუმს შეიცავდეს მცირე რაოდენობით $(2-6)\cdot10^{-4}\%$. ტურბინის ფრთების კოროზიისა და მინაწვის შესამცირებლად ა. ს-ს უმატებენ სპეც. მისართს. სსრკ მრეწველობა უშვებს ორი სახეობის თხევად ა. ს-ს: ლოკომოტივებისა და აირტურბინული ძრავებისათვის ($t_{გამყ.}$ —5°C) და სტაციონარული აირტურბინებისათვის ($t_{გამყ.}$—12°C).

**აირტურბინული ძრავა,** თბური ძრავა, რ-შიც აირი იკუმშება და ხურდება, შემდეგ კი შეკუმშული და გახურებული აირის ენერგია გარდაიქმნება ლილვის მექანიკურ მუშაობად. შედგება კომპრესორის, წვის კამერისა და აირის ტურბინისაგან. ა. ძ-ებს განასხვავებენ: სითბური ციკლის მიხედვით (მუდმივი წნევის დროს სათბობის უწყვეტი წვით, ხოლო მუდმივი მოცულობის პირობებში სათბობის წყვეტილი წვით მომუშავე); მუშა სხეულის ნაკადის მიმართულების მიხედვით (ღერძული, რადიალური, დიაგონალური და ტანგენციური); საფეხურების მიხედვით (ერთ- და მრავალსაფეხურიანი); სითბოს ვარდნილის გამოყენების მიხედვით (აქტიური და რეაქტიული) და მუშა ბორბალთან აირის მიწოდების მიხედვით (პარციალური და არაპარციალური).

ა. ძ-ს შექმნის იდეა ეკუთვნის ინგლ. გამომგონებელ ჯ. ბარბერს (1791). რუსმა ინჟ. პ. კუზმინსკიმ 1892 დაამუშავა ა. ძ-ს პროექტი, ხოლო 1900 ააგო ძრავა. რუსმა ინჟ. ვ. კარავოდინმა 1906 დააპროექტა და 1908 ააგო უკომპრესორო წყვეტილი წვის 4-კამერიანი აირტურბინული ძრავა, სლოვაკი მეცნიერის ა. სტოდოლას მიერ 1940 გამოქვეყნებულმა ნაშრომმა 4 ათ. *კვტ* (5400 *ცხ. ძ.*) სიმძლავრის ა. ძ-ის გამოცდის შესახებ ხელი შეუწყო ტურბინმშენებლობის შემდგომ განვითარებას.

დიდი სამრეწველო გამოყენება პოვა მუდმივი წნევის პირობებში სათბობის უწყვეტი წვით მომუშავე ა. ძ-მ. ასეთ ა. ძ-ში (იხ. ნახ.) კომპრესორით (1) შეწოვილი ატმოსფერული ჰაერი იკუმშება და გადადის წვის კამერაში (2), სადაც ფრქვევანათი (3) შეიფრქვევა ტუმბოს (4) მიერ მიწოდებული თხევადი სათბობიც; ჰაერის ნაწილი მონაწილეობს წვაში, ნაწილი კი შეერევა წვის პროდუქტებს და აგრილებს მათ (650–800°C-მდე), რაც ზღუდავს მუშა ფრთების გადამეტხურებას. წვის აიროვანი პროდუქტი საფართოებელი საქშენიდან (5) გამოდინების შემდეგ, მუშა ფრთების (6) გავლით, ტურბინის მილყელიდან (7) ატმოსფეროში მიდის. ტურბინასთან ქუროთი მიერთებულია ელექტროგენერატორი (8).



აირტურბინული ძრავა. აირის ტურბინის პრინციპული სქემა.

ა. ძ-იდან ატმოსფეროში არინებულ წვის აიროვან პროდუქტებს კომპრესორიდან წვის კამერაში მიმავალი ჰაერის შესათბობად იყენებენ. ჰაერი თბება ე. წ. რეგენერატორში. სითბოს რეგენერაცია შესამჩნევად ზრდის ა. ძ-ს მქკ-ს.

ა. ძ-ს შემდგომი განვითარება დამოკიდებულია მისი ელემენტების (კომპრესორი, ტურბინა, წვის კამერა და სხვ.) სრულყოფაზე, განსაკუთრებით კი მხურვალმტკიცე მასალისა და ტურბინის ფრთების გაგრილების საიმედო სისტემის შექმნაზე, რაც შესაძლებლობას მოგვცემს გავზარდოთ ტურბინაში მისაწოდებელი აირის ტემპ-რა. ა. ძ-ს იყენებენ ძალოვან დანადგარად ელექტროსადგურებში, მეტალურგიულსა და ქიმ. მრეწველობაში, მაგისტრ. აირსადენების სატუმბ სადგურებში, ტრანსპორტზე (*აირტურბმავალი, აირტურბინიანი ავტომობილი*, განსაკუთრებით გავრცელებულია საავიაციო აირის ტურბინა). მსოფლიოში ა. ძ-ს სიმძლავრემ (ავიაციისა და სამხ. ტექნიკის გარეშე) 40 ათ. *მეგვტ* მიაღწია (1968), ხოლო ეფექტურმა მქკ-მა – 35%-ს.

*ლიტ.*: Основы проектирования и характеристики газотурбинных двигателей, [пер. с англ.], М., 1964; Уваров В. В., Чернобровкин А. П, Газовые турбины, М., 1960. *გ. ხანთაძე.*

**აირტურბმავალი,** ლოკომოტივი, რ-ის თბური ძრავაა აირის ტურბინა ან კომბინირებული ძრავა. ა. პირველად აშშ-ში იუნიონ პასიფიკის რკინიგზაზე გამოჩნდა (1948), შემდეგ – ინგლისში, შვეციაში, შვეიცარიასა და ჩეხოსლოვაკიაში. სსრკ-ში ა. ექსპლუატაციაშია 1965-იდან (საცდელი ერთეულები). ა-ს თბომავალთან შედარებით აქვს ზოგი უპირატესობა, მაგ., მისი კუთრი მასა (ე. ი. მასა, რ-იც სიმძლავრის ერთეულზე მოდის) შეადგენს თბომავლის მასის დაახლ. 75%-ს; მუშაობს მძიმე თხევადი სათბობით ან აირით, კომპაქტურია და საექსპლუატაციოდ მარტივი. აქვს ნაკლიც: მისი მქკ ორჯერ ნაკლებია თბომავლის მქკ-ზე. მიმდინარეობს მუშაობა ა-ის მქკ-ის გასადიდებლად.

**აირული განმუხტვა,** იხ. სტ. *ელექტრული განმუხტვა აირში.*

**აირული შედუღება,** ლითონთა ნაწილების შედუღება საწვავი აირებისა და ჟანგბადის ნარევის ალით. საწვავ აირად უმთავრესად აცეტილენს იყენებენ, რადგან აცეტილენ-ჟანგბადის ალის ტემპ-რა მეტად მაღალია (3100–3200°C). ნაკლებად იყენებენ წყალბადჟანგბადურ, ბენზინჟანგბადურ და ზოგიერთ სხვა სახის შედუღებას. ა. შ-ის აპარატურა პორტატიული და იაფია. ა. შ-ს ნაკლიც აქვს: აფეთქებადსაფრთხიანია და ძვირი ჯდება.

*ლიტ.*: ღუღუნიშვილი გ, ლითონების შედუღება, ჭრა და რჩილვა, თბ., 1958.

**აირუმები** (საკ. სახელწ. აირიმლარ), *აზერბაიჯანელების* ეთნოგრ. ჯგუფი. ცხოვრობენ აზერბ. სსრ დას. ნაწილში (კიროვაბადის, დაშქესანის, გადაბეის რ-ნებში), მცირე კავკასიონის მთებში. გადმოცემით, თავდაპირველად ყაზახის რ-ნში (აზერბ. სსრ ჩრდ.-დას. ნაწ.) ცხოვრობდნენ და იქიდან გადასახლდნენ სამხრ.-აღმ-ით. ლაპარაკობენ აზერბ. ენის დიალექტზე. მათი კულტურა აზერბაიჯანულია. მეურნეობასა და ყოფაში დიდხანს შემორჩათ კუთხური თავისებურებანი. მთავარი საქმიანობაა მესაქონლეობა და მიწათმოქმედება.

*ლიტ.*: Каракашлы К Т., Материальная культура азербайджанцев, Баку, 1964.

**აირქურა,** იხ. სტ. *აირის ხელსაწყოები.*

**აირშირული ჯიში** მსხვილი რქოსანი საქონლისა, სარძეო მიმართულების ჯიში. გამოიყვანეს XVIII ს-ში შოტლანდიაში (ერის საგრაფო). ადგილ. საქონელს ჰოლანდიური და შორტჰორნის ჯიშები შეაჯვარეს (სისხლის ჩართვის მეთოდით). ა. ჯ. ტანდაბალია, კარგი აგებულებისა, ფერად წითელ-ჭრელი. ცოცხალი მასა: კუროსი 650–750 *კგ*, ფურისა 450–500 *კგ*. იწველის 3500–4000 *კგ* (სარეკორდო მონაწველი 10000 *კგ*-ზე მე-


აირშირული საქონელი (ფური).

ტია), რძის ცხიმიანობა დაახლ. 4%. გავრცელებულია აშშ-ში, კანადაში, ფინეთში. სსრკ-ში შემოიყვანეს ფინეთიდან, აშენებენ ნოვგოროდის, მოსკოვის, ლენინგრადისა და კურსკის ოლქებისა და კარელიის ასსრ ზოგიერთ მეურნეობაში.

**აირცვლა** ადამიანსა და ცხოველებში, ორგანიზმის ქსოვილებისათვის საჭირო ჟანგბადის ათვისება და *ნივთიერებათა ცვლის* შედეგად წარმოშობილი ნახშირორჟანგისა და სხვ. აირისებრი ნივთიერებების გამოყოფა ორგანიზმიდან. ა. ადამიანისა და ცხოველების არსებობის ერთ-ერთი მთავარი პირობაა. გარემოდან სასუნთქი ორგანოების მიერ მიწოდებული ჟანგბადი *დიფუზიის* გზით სისხლში გადადის, სადაც ცილების, ცხიმებისა და ნახშირწყლების გარდაქმნის პროდუქტებს ჟანგავს. ამ დროს წარმოიქმნება წყალი, ნახშირორჟანგი, აზოტოვანი ნაერთები და თავისუფლდება ორგანიზმის ცხოველმოქმედებისათვის საჭირო ენერგია. ქსოვილებში წარმოქმნილი ნახშირორჟანგი დიფუზიის გზით გადადის სისხლში, სისხლიდან (აგრეთვე დიფუზიით) — სასუნთქ ორგანოებში და აქედან კი გარემოში გამოიყოფა. ერთსა და იმავე პერიოდში ორგანიზმიდან გამოყოფილი ნახშირორჟანგისა და ორგანიზმის მიერ შთანთქმული ჟანგბადის მოცულობათა შეფარდებას ეწოდება სუნთქვის კოეფიციენტი ($\frac{CO_2}{O_2} = RQ$), რ-იც ნახშირწყლების დაჟანგვისას უდრის 1-ს, ცილებისას — 0,8-ს, ხოლო ცხიმებისას 0,7-ს. ერთი ლიტრი ჟანგბადის მოხმარებისას განთავისუფლებული ენერგია (ჟანგბადის კალორიული ეკვივალენტი) ნახშირწყლების დაჟანგვისას უდრის 5,05 *კკალ*-ს, ცილების დაჟანგვისას — 4,6 *კკალ*-ს, ცხიმების დაჟანგვისას — 4,69 *კკალ*-ს. ამრიგად, დროის გარკვეულ მონაკვეთში ჟანგბადის მოხმარებისა და სუნთქვის კოეფიციენტის გამოკვლევით შეიძლება გამოვიანგარიშოთ ორგანიზმში განთავისუფლებული ენერგიის რაოდენობა, რასაც დიდი თეორიული და პრაქტიკული მნიშვნელობა აქვს. სხვადასხვა პროფესიის და ცხოვრების განსხვავებული პირობების მქონე ადამიანთა ენერგიის ყოველდღიური დანახარჯები შეიძლება გამოვითვალოთ ა-ის გამოკვლევით. ადამიანთა და ცხოველთა ა-ის გამოკვლევა ხდება სრული მოსვენების დროს, უზმოზე, გარემოს კომფორტული ტემპ-რის (18—22°C) პირობებში. ამ დროს მოხმარებული ჟანგბადი და განთავისუფლებული ენერგია შეესატყვისება ძირითად ცვლას, რ-იც შედარებით მუდმივი სიდიდეა და ადამიანისათვის სხეულის *კგ* წონაზე უდრის დაახლ. 1 *კკალ*-ს საათში. ა-ის გამოსაკვლევად იყენებენ ღია ან დახურული სისტემის პრინციპზე დაფუძნებულ მეთოდებს. ღია სისტემებში გამოიყენება აირის ანალიზატორები (ქიმ. და ფიზ.) — აპარატები, რ-თა საშუალებით განისაზღვრება ჟანგბადისა და ნახშირორჟანგის რაოდენობა ამოსუნთქულ ჰაერში. დახურულ სისტემებში (საამქროები და სხვ.) ა-ის გამოსაკვლევად განსაზღვრავენ ჰაერში არსებული ჟანგბადისა და ნახშირორჟანგის რაოდენობას და ადგენენ აირთა რაოდენობრივ სხვაობას შესუნთქულ და ამოსუნთქულ ჰაერში. მოხმარებული ჟანგბადის რაოდენობა მატულობს გარემოს ტემპ-რის დაქვეითებისა და საკვების მიღების შემდეგ, განსაკუთრებით მაშინ, თუ საკვები მდიდარია ცილით (ე. წ. საკვების სპეციფიკურ-დინამიკური მოქმედება). ყველაზე მეტი ჟანგბადი მოიხმარება კუნთების მუშაობისას. ჟანგბადის მოხმარება მატულობს აგრეთვე ზოგიერთი პათოლ. მდგომარეობის დროს. მაგ., ფარისებრი ჯირკვლის ფუნქციის გაძლიერებისას. ა. მცენარეებში — იხ. სტ-ები *სუნთქვა, ფოტოსინთეზი*.

*ა. ბაკურაძე.*

**აირწინაღი,** ადამიანის (ცხოველის) სასუნთქი ორგანოების, სახისა და თვალების დასაცავი ინდივიდ. საშუალება. იყენებენ მომწამლავი და რადიოაქტიური ნივთიერებებისაგან, აგრეთვე საწარმოს მავნე აირების, მტვრისა და კვამლისაგან თავდასაცავად. დაცვის სისტემის მიხედვით ა. ორგვარია: მფილტრავი (იხ. ნახ.) — ფილტრის საშუალებით წმენდს მოწამლულ ჰაერს და მაიზოლირებელი — უზრუნველყოფს ატმოსფეროსაგან სასუნთქი ორგანოების სრულ იზოლაციას. სასუნთქად გამოყენებულია სპეც. მოწყობილობით ა-ში მიწოდებული სუფთა ჟანგბადი და ქიმ. შთამნთქმელებით $CO_2$-გან გაწმენდილი ამონასუნთქი ჰაერი.

მფილტრავი ა. პირველად I მსოფლიო ომში გამოიყენეს. ეს იყო ჯერ წყლით დასველებული, შემდეგ კი სათანადო ხსნარებით გაჟღენთილი მარლის ნიღაბი. 1915 რუსმა ქიმიკოსმა ნ. ზელინსკიმ შექმნა მშრალფილტრიანი რეზინის ნიღბიანი ა., რ-შიც ფილტრად გამოყენებული იყო აქტივირებული ნახშირი. მაიზოლირებელი ა. მაშინ არის საჭირო, როცა ატმოსფეროში ჟანგბადის ნაკლებობაა, ანდა როცა საფილტრავი ა. ვერ უზრუნველყოფს მავნე ნივთიერებებისაგან ადამიანის დაცვას (მაგ., სამთო საქმეში, ქიმ. მრეწველობაში, სახანძრო საქმეში, წყალქვეშა სამუშაოებზე და სხვ.).

**აირწმენდა,** აირების გაწმენდა, სამრეწველო აირებიდან მინარევების გამოყოფის პროცესი. ა-ის მიზანია დაიცვას ატმოსფერული ჰაერი გაჭუჭყიანებისაგან და ცალკე გამოყოს ის აირი ან მისი მინარევები, რ-ებსაც შემდეგ ნახევარფაბრიკატებად იყენებენ წარმოებაში. მრეწველობის სწრაფმა განვითარებამ და საწარმოთა კონცენტრაციამ წარმოშვა აირების გაწმენდის პრობლემა. ა-ს, როგორც ტექნიკის დარგს, საფუძველი XIX ს. II ნახ. ჩაეყარა. ატმოსფეროში გაშვებულ სამრეწველო აირებში მავნე ნივთიერებათა დასაშვები ნორმა საბჭოთა კანონმდებლობით მკაცრად არის რეგლამენტირებული. 20-იანი წწ. ბოლოდან მოქმედებს ა-ისა და მტვერჭერის საკავშირო ორგანიზაცია, რ-იც ამუშავებს ა-თან დაკავშირებულ სამეცნ.-საორგანიზაციო საკითხებს. შექმნილია ა-ის საუწყებო ინ-ტები, ტრესტები, ლაბორატორიები. თუ ტექნოლოგიური პროცესი სწორადაა წარმართული და წარმოებაც სწორადაა ორგანიზებული, ა-ის მეთოდები საშუალებას იძლევა, რომ ატმოსფეროში გამავალი სამრეწვ. აირები პრაქტიკულად არ შეიცავდეს მავნე მინარევებს. ჰაერს უმთავრესად აჭუჭყიანებს დიდი სამრეწვ. საწარმოების, რკინიგზების, საავტომობილო ტრანსპ., თბოსადგურებისა და სხვ. სამრეწველო აირები, მაგ., საშუალო ნაცრიანობის ნახშირით მომუშავე 2400 *მეგვტ* სიმძლავრის თბოსადგური ატმოსფეროში გამოყოფს დაახლოებით 9 მლნ. $მ^3/სთ$ კვამლის აირს, რ-იც 180 *ტ* ნაცარს შეიცავს. განსაკუთრებით ჭუჭყიანია მეტალურგიული წარმოების, ცემენტის ქ-ნების, თბოსადგურების, ქიმიური და ნავთობქიმიური ქ-ნების სამრეწველო აირები. აირი შეიცავს სხვადასხვა მინარევს: მყარს (მტვერი, ჭვარტლი, კვამლი), თხევადს (შხეფები, ნისლი) და აირადს.

ცნობილია ა-ის მექან., ელექტრული და ფიზ.-ქიმ. ხერხები. მყარსა და თხევად მინარევებს მექან. და ელექტრული ხერხით გამოყოფენ, აირადს კი — ფიზ.-ქიმ. ხერხით. მექან. ა-ის დროს ნაწილაკების მასაზე სიმძიმის, ინერციის ან ცენტრიდანული ძალებით მოქმედებენ. მექან. ა-ს განეკუთვნება *ბგერითი აირწმენდა*, აგრეთვე აირის წყლით გაწმენდა (სველი წმენდა), აირის გაფილტვრა და სხვ.; მექან. ა-თვის იყენებენ შემდეგ დანადგარებს: სალექარს, *სკრუბერს*, მტვრის ტომარას, *ციკლონს*, ბარბოტერს, *დეზინტეგრატორს* და სხვ.; თბილისის შრომის დაცვის საკავშირო სამეცნ.-კვლ. ინ-ტმა დაამუშავა ე. წ. ქაფიანი ფილტრით მტვრის დაჭერის მეთოდი. მდგრადი ნისლის დასაჭერად და აგრესიული აირების გასაწმენდად ფერად მეტალურგიასა და ქიმიაში ფართოდ იყენებენ ელექტროფილტრს. ფიზ.-ქიმ. ხერხით წმენდისას აირს „რეცხავენ" მინარევების გამხსნელით (*აბსორბცია*) ან მინარევების ერთმანეთთან ქიმიურად დაკავშირებული რეაგენტების ხსნარით (ქიმ. აბსორბცია). აირს წმენდენ აგრეთვე აქტ. ნივთიერებათა მინარევების შთანთქმის (*ადსორბცია*), კატალიზური გარდაქმნებისა და ფიზიკური დაყოფის გზით. აირსაწმენდ მოწყობილობათა კონსტრუქციების პარალელურად არსებობს აგრეთვე მრავალი ახალი პერსპექტიული ფილტრიც (იონური, მაგნიტური და სხვ.).

*ლიტ.*: Гордон Г. М., Пейсахов И. Л., Пылеулавливание и очистка газов, 2 изд., М., 1968; Коуль А. Л., Ризенфельд Ф. С., Очистка газа, пер. с англ., М., 1968; Ужов В. Н., Очистка промышленных газов электрофильтрами, 2 изд., М., 1967.

*ა. კოჩინაშვილი.*

**აირწნეხური შედუღება,** ლითონების შედუღების პროცესი, რ-ის დროსაც შესაერთებელი ნაწილები მრავალალიანი სანთურებით ერთდროულად ხურდება პლასტ. მდგომარეობამდე და იწნეხება სპეც. მოწყობილობით. საწვავ მასალად, ჩვეულებრივ, აცეტილენს ხმარობენ. ა. შ-ს იყენებენ საწარმოთა საამქროებში, სამშენებლო-სამონტაჟო მოედნებზე და საველე პირობებში. განსაკუთრებით ეფექტურია საველე პირობებში მაგისტრალური მილსადენებისა და რკინიგზის რელსების, ხოლო საამქროში — სპეც. იარაღისა და 70 *მმ*-ზე მეტი დიამეტრის მილების შედუღებისას.

**აირჭრა,** აირული ჭრა, იგივეა, რაც *ჟანგბადით ჭრა*.

**აისბერგი** (ინგლ. iceberg, ჰოლანდ. ijsberg, სკანდ. წარმოშობის სიტყვა — ყინულის მთა), ხმელეთიდან ჩამოცურებული, მყინვარს მოწყვეტილი ყინულის დიდი მთა, რ-იც ან ოკეანეში, ზღვასა და მყინვარისპირა ტბაში ტივტივებს, ან თავთხელზეა გარჩენილი. დიდი ა-ები ჩნდება ანტარქტ. და არქტ. კუნძულების ნაპირებთან. ზღვის დინებებს ა-ები შორს, ზოგჯერ ჩ. გ. 40—50°-მდე მიაქვს, სამხრეთით კი ს. გ. 45—60°-მდე, ზოგჯერ 26°-მდე. ჩრდ. ნახევარსფეროში ა-ების სიმაღლე საშ. 70, ზოგჯერ კი 100 *მ*-მდეა. სამხრ. ნახევარსფეროში საშ. სიმაღლე 100, მაქს. — 300—500 *მ*-მდე. ა-ის სიგრძე-სიგანე 100 *კმ*-საც აღწევს. ანტარქტიკული ა. ბრტყელი, მაგიდისებრი ფორმისაა. ა-ის მთელი მოცულობის 83—90%



საფილტრავი აირწინაღის სქემა: 1. აირწინაღის კოლოფი; 2. ნიღაბი; 3. კვამლსაწინაღო ფილტრი; 4. ქიმიური შთამნთქმელი; 5. აქტიური ნახშირი; 6. გოფრირებული მილი; 7. სარქველიანი კოლოფი; 8. ჩასასუნთქი და 9. ამოსასუნთქი სარქველები; 10. სათვალე.




აისბერგის ხილული (ზემოთ) და წყალქვეშა ნაწილები.

წყალქვეშაა. ოკეანის თბილ წყალში ა. თანდათან დნება და ქრება. ა. ხაშიშია გემებისათვის. 1912 ა-თან დაჯახების შედეგად დაიღუპა უზარმაზარი გემი „ტიტანიკი“. ახლა გემებზე საგანგებო ხელსაწყოებით წინასწარ განსაზღვრავენ ა-ის ადგილმდებარეობას.

**„აისი“,** ქართული ლიტერატურული ჟურნალი, გამოვიდა 2 ნომერი, I — 1918 ქუთაისში, II — 1920 თბილისში. რედაქტორი — ლ. მაჭავარიანი. „ა.“ პოეტების ჟურნალი იყო. მასში დაიბეჭდა გ. ტაბიძის, ი. გრიშაშვილის, ვ. გაფრინდაშვილის, ტ. ტაბიძის, პ. იაშვილის, კ. ნადირაძის, რ. გვეტაძის, კ. ჭიჭინაძის, ნ. მიწიშვილის, დ. ცვარნამის, შ. კარმელის, გ. ცეცხლაძის, ვ. გორგაძის და სხვათა ნაწარმოებები.

**აისლებენი** (Eisleben), ქალაქი გდრ-ში (ჰალეს ოლქი). 30,4 ათ. მცხ. (1971, შეფასება). მანსფელდის სამთო-სამრეწვ. რ-ნის ცენტრი. ქალაქის მიდამოებში იღებენ სპილენძის მადანს. სპილენძსადნობი, სამკერვალო და ავეჯის მრეწვ., ლუდის ქ-ნა. ა-ში დაიბადა მ. ლუთერი.

**აისლერი** (Eisler) ჰანს (6. VII. 1898, ლაიფციგი, — 6. IX. 1962, ბერლინი), გერმანელი კომპოზიტორი და საზოგადო მოღვაწე. გერმ. ხელოვნებათა აკად. წევრი, უმაღლესი მუსიკ. სკოლის (გდრ) პროფესორი, ეროვნ. პრემიის ლაურეატი (1950, 1958). ა. *შონბერგის* მოწაფე. თავდაპირველად მოდერნიზმის მიმდევარი იყო. შემდეგ კავშირი გაწყვიტა მოდერნისტულ მუს. ხელოვნებასთან და შექმნა ნაწარმოებები (უმთავრესად ვოკალური) აქტუალურ პოლიტიკურ თემებზე, რევ. სიმღერები. შემოქმედებითად დაუკავშირდა მომღერალ-აგიტატორს ე. ბუშს, პოეტსა და დრამატურგს ბ. ბრეხტს. პოეტ ი. ბეხერთან ერთად იგი ავტორია გდრ-ის ეროვნ. ჰიმნისა (დამტკიცდა 1950), კანტატისა „საუკუნის შუახანი“ და „ახალი გერმანული ხალხური სიმღერებისა“ (ორივე 1950). დაწერილი აქვს აგრეთვე საგუნდო-საორკესტრო კომპოზიცია „ლონისძიება“ (1930–31), კანტატა „ლენინის სიკვდილზე“ (1937), „გერმანული სიმფონია“ (1937), მუსიკა სპექტაკლებისა და კინოფილმებისათვის.

**აისორები,** იხ. *ასურელები*.

**აიტი,** პრეფექტურა იაპონიაში (კ. ჰონსიუს ცენტრ. ნაწილი). ფართ. 5,1 ათ. *კმ*². მოსახლ. 5,1 მლნ. კაცი (1968, შეფასება), მ. შ. 80% ქალაქში ცხოვრობს. ადმ. ც. — ქ. ნაგოია. ტერიტ. დიდი ნაწილი ბორცვიანი სანაპირო დაბლობია. ჩრდ.-აღმ-ით კისოს და აკაისის ქედების სამხრ. განშტოებებია აღმართული (600–700 *მ*). ა. ტიუკიოს სახელწოდებით ცნობილი სამრეწვ. რ-ნის ცენტრია და ქვეყნის სამრეწვ. წარმოების 10%-ს იძლევა. მთავარი დარგებია საფეიქრო, სატრანსპ. მანქანათმშ. (მ. შ. ავტომობილების წარმოება), ქიმ., ჩარხმშენებელი, მეტალ., კვების, სამთომოპოვებითი მრეწვ. (იაპონიაში უდიდესი ტალკის საბადო). სამრეწვ. ცენტრებია ნაგოია, კარია და ტოიოდა (ქმნიან ერთიან სამრეწვ. ზონას).


აიშა-ბიბი, XI—XII სს. ფასადის ფრაგმენტი.

დამუშავებული მიწები (123 ათ. *ჰა*) უმთავრესად ზღვისპირა რ-ნებშია, ფართ. 68% ბრინჯის ნათესებს უკავია, 6%-ზე მეტი — ბაღებს. მოჰყავთ ხორბალი, ქერი, განვითარებულია მეხილეობა, მეყვავილეობა, მეაბრეშუმეობა, მესაქონლეობა, მეფრინველეობა, მეკურდღლეობა, თევზჭერა. ზღვის სანაპიროს გასწვრივ კურორტებია.

**აიტნერი** (Eitner) რობერტ [22. X. 1832, ბრესლაული (ვროცლავი), — 2. II. 1905, ტემპლინი], გერმანელი მუსიკათმცოდნე. ბერლინის სამეცნ.-მუს. საზ-ბის დამაარსებელი (1868). ჟურნალ „მუსიკის ისტორიის ყოველთვიურის“ რედაქტორი (1869–1904), ძველებური მუს. ნაწარმოებების გამომცემელი. მუშაობდა მუს. ბიბლიოგრაფიასა და ნოტოგრაფიაში. მისი უმნიშვნელოვანესი ნაშრომია მუსიკოსებისა და მუსიკის მკვლევართა 10-ტომიანი ბიბლიოგრაფიული ლექსიკონი.

**აი-ტოდორი,** კონცხი ყირიმის სამხრ. სანაპიროზე, იალტიდან სამხრ- დას-ით 8,5 *კმ*-ზე. ა. მოგაბის მთის კირქვული განშტოებაა, რ-იც ზღვისკენ ციცაბო ფლატეებად ეშვება. ერთ-ერთ ფლატეზე აღმართულია ციხესიმაგრე „მერცხლის ბუდე“. შემორჩენილია ანტ. ხანის ძეგლები (იხ. *ქარაქსი*).

**აიუბიდები,** დინასტია ახლო აღმოსავლეთში, დააარსა *სალაჰ-ალ-დინმა* (სალადინი) 1171 ეგვიპტეში *ფატიმიდების* დამხობის შემდეგ (სახელი ეწოდა სალაჰ-ალ-დინის მამის აიუბ იბნ შადის სახელის მიხედვით). ა-ის დინასტიის სხვადასხვა შტო მართავდა ეგვიპტეს (1171–1250), დამასკს (1186–1260), ჰალაბს (1186–1260), ჰამს (1178–1341), ჰომსს (1178–1262), მესოპოტამიას (1200–45), სამხრ. არაბეთს (1173–1228). ეგვიპტელი ა. იყვნენ ჯვაროსნების წინააღმდეგ ომის ორგანიზატორები და რამდენიმეჯერ დაამარცხეს კიდეც ისინი. დინასტიურმა განხეთქილებებმა და *მამლუქების* გაძლიერებამ ა. დაასუსტა. საბოლოოდ მათ შეთქმულმა ეგვ. მამლუქებმა მოუღეს ბოლო (1250).

*ლიტ*.: Мюллер А., История ислама с основания до новейших времен, пер. с нем., т. 1–4, СПб., 1895–96.

**აიუბ-ხანი** მუჰამად (დ. 14. V. 1907), პაკისტანის სახელმწ. და სამხ. მოღვაწე, ფელდმარშალი (1959). 1928-იდან სამხ. სამსახურშია. მონაწილეობდა II მსოფლიო ომში. 1951–54 და 1956–58 იყო პაკისტანის არმიის მთავარსარდალი, 1954–55 — თავდაცვის მინისტრი. 1958 დაამყარა სამხედრო რეჟიმი და 27 ოქტ. გახდა პაკისტანის პრეზიდენტი (1960 და 1965 ა. კვლავ აირჩიეს პრეზიდენტად). 1963 აირჩიეს პაკისტანის მმართველი პარტიის მუსლიმანთა ლიგის მეთაურად. 1965 და 1967 იყო სსრკ-ში. 1966 იანვ. მონაწილეობდა პაკისტანისა და ინდოეთის მთავრობის მეთაურების ტაშკენტის შეხვედრაში. 1969 მარტში ა. გადადგა პრეზიდენტის პოსტიდან.

**აიუ-დაღი** (თურქ. დათვი-მთა), მთა და კონცხი ყირიმის სამხრ. სანაპიროზე. სიმაღლე 572 *მ*. აგებულია მაგმური ქანებით (ლაკოლითი). დაფარულია ტყეებითა და ბუჩქნარით. ა-ის სამხრ.-დას. ფერდობის ძირას გაშენებულია ვ. ლენინის სახ. საკავშირო პიონერთა ბანაკი — *არტეკი*.

**აიუთჰაია,** აიუთია (ოფიც. სახელწ. — პრა-ნაკონ-სი-აიუთჰაია), ქალაქი ტაილანდში, აიუთჰაიის პროვ. ადმ. ცენტრი. გაშენებულია არხებით დასერილ კუნძულზე, მდ. პასაკისა და მდ. მენამ-ჩაო-პრაიის ერთ-ერთი ტოტის შესართავთან. 36 ათ. მცხ. (1965). სატრანსპ. პუნქტი რკინიგზის მაგისტრალსა და სამდინარო გზებზე. მებრინჯეობის რ-ნის ცენტრი. ბრინჯსაწმენდი, სპირტის სახდელი და თევზის საკონსერვო ქ-ნები. მხატვრ. ხელოსნობა, თევზჭერა.

1350–1767 ა. აიუთიას სამეფოს დედაქალაქი იყო. სამეფოში შედიოდა თაის ტომებით დასახლებული მიწების დიდი ნაწილი, ახლანდ. ბირმისა და მალაიზიის ტერიტ. ერთი ნაწილი და კამბოჯის ტერიტორია. XVI–XVII სს. ა. ინდოეთსა და შორეული აღმ. ქვეყნებს შორის საშუამავლო ვაჭრობის ცენტრი იყო. XVII ს. დამლევს ა-ში ცხოვრობდა 21 ეროვნების ხალხი. XVIII ს-ში ჰოლანდიის ოსტინდური კომპანიის კონკურენციის გამო ა-მ სავაჭრო მნიშვნელობა დაკარგა. 1767 დაანგრიეს ბირმელებმა. XIX ს-ში ა-ის ნანგრევებზე აღმოცენდა ამავე სახელწოდების ახალი ქალაქი. შემორჩენილია XIV–XVIII სს. სასახლეთა საძირკველი, მდიდრულად მოჩუქურთმებული ბუდისტური ტაძრები და სხვ.

**აიუი** (Haüy) რენე ჟიუსტ (28. II. 1743— 1. VI. ან 3. VI. 1822), ფრანგი კრისტალოგრაფი და მინერალოგი. პარიზის მეცნ. აკად. წევრი (1783), პეტერბ. მეცნ. აკად. საპატიო წევრი (1806), პარიზის სამთო სკოლის პროფესორი (1794–1802). ა-მ აღმოაჩინა კრისტალთა წახნაგების სივრცობრივი მდებარეობის კანონი (იხ. *კრისტალოგრაფიის ძირითადი კანონები*).

**აიუკა** (1642–1724), ვოლგელ ყალმუხთა ხანი. ხელისუფლებას სათავეში ჩაუდგა 1672. გააერთიანა ვოლკელი ყალმუხები და საგრძნობლად გააფართოვა თავისი სამფლობელო. დაახლ. 1690 დალაი-ლამასაგან ხანის ტიტული მიიღო. 1712 რუსეთის მთავრობამ ა. ხანად ცნო. რუსეთს არაერთხელ მისცა ქვეშევრდომობის ფიცი, მაგრამ დროს იხელთებდა თუ არა, თავს ესხმოდა მის განაპირა რ-ნებს. ვოლგისპირეთში განმტკიცების მიზნით ცარიზმი მხარს უჭერდა ა-ს და მისი სამხ. ძალა გამოიყენა ასტრახანისა (1705–06) და ბულავინის (1707–09) აჯანყებათა ჩასაქრობად, აგრეთვე ჩრდილოეთის ომში (1700–21).

**აიუკი,** XI ს. სპარსელი პოეტი, სულთან მაჰმუდ ღაზნევის (969–1030) კარის მოღვაწე; ჩვენამდე მოღწეული პირველი სპარსული პოემა-რომანის „ვარყა და გოლშაჰის“ ავტორი. ამ პოემის სიუჟეტი ზედმიწევნით ემთხვევა იმ არაბ. ლეგენდას, რ-შიც გადმოცემულია VII ს. პოეტ ურვასა და მისი სატრფო აფრას ტრაგიკული სიყვარულის ამბავი. პოემა არაბეთის ფარგლებს გარეთ ამ ლეგენდის საფუძველზე შექმნილი პირველი ლიტ-რული თხზულებაა. ა-ს მიაწერენ ლეგენდის პერსონაჟთა სახელების იმგვარად გადაკეთებას, როგორადაც ისინი შემდეგ მუსლიმანურ აღმოსავლეთში გავრცელდნენ (გვიანდ. სპარს., თურქ., აზერბ. და ქურთ. ვერსიები).

ამ მესნევურ თხზულებაში შიგადაშიგ ჩართულია *ღაზალის* პრინციპით გარითმული ლექსები, პოემის მეტრი მუთაკარიბი კი უცვლელი რჩება. ეს პოეტური ხერხი გამოძახილს პოულობს მოგვიანო ხანის სპარსელ რომანისტთა ნაწარმოებებში.

*ლიტ*.: თოდუა მ., ქართულ-სპარსული ეტიუდები, თბ., 1971; კალაძე ი., სპარსული რომანული ეპოსის ერთი ადრეული ძეგლის შესახებ, «მაცნე», 1970, № 3.

*ი. კალაძე*.

**აიშა-ბიბი,** XI–XII სს. მავზოლეუმი სოფ. გოლოვაჩოვკაში ქ. ჯამბულის მახლობლად (ყაზახ. სსრ). გეგმით კვადრატული, ცენტრალურ-გუმბათოვანი აგურის ნაგებობა. უნიკალურია დეკორის სიმდიდრის მხრივ. მისი ფასადი მოპირკეთებულია გეომეტრიული და მცენარეული ორნამენტითა და წარწერებით შემკული ტერაკოტის ფილებით.

**აიძუვაკამაცუ,** ვაკამაცუ, იანაიძუ, ქალაქი იაპონიაში (კ. ჰონსიუს ჩრდ. ნაწილი, ფუკუსიმის პრეფექტურა). 104 ათ. მცხ. (1968, შეფასება). სატრანსპ. კვანძი. აიძუს ქვაბულის მებრინჯეობის რ-ნის ცენტრი. განვითარებულია ენერგოტევადი დარგები: ფერადი მეტალ. (თუთია, ტყვია, კადმიუმი) და სხვ.; საფეიქრო (ბამბასართავი), ხის დასამუშ. საწარმოები; გალაქულ ნაკეთობათა რეწვა. ჰესი მდ. ტადამიზე. სახელმწ. ნაკრძალი. ცხელი წყაროები. ა. საკურორტო ქალაქი და ტურიზმის ცენტრია.

**აიხბიული** (Aichbühl), სოფელი ტბა ფედერზეეს (გფრ) ნაპირზე. ა-ის მახლობლად ტორფნარში აღმოაჩინეს ნეოლითის ხანის ნასოფლარი (ძვ. წ. III ათასწლ. მიწურული). განეკუთვნება ე. წ. *დუნაის კულტურების* II პერიოდს. ნაპოვნია 22 ოროთახიანი საცხოვრებელი სახლისა და ორი სხვა, როგორც ფიქრობენ, საზ. დანიშნულების ნაგებობის ნაშთები. სახ-

ლებს თიხაწნული კედლები ჰქონდა. წინა ოთახებში იყო კერა, სახლების წინ კი შემოღობილი ბაჟანი. მოსახლ. უმთავრესად მისდევდა ნადირობას, აგრეთვე მიწათმოქმედებას (ხორბალი, ქერი) და მესაქონლეობას (ძროხა, ცხვარი, ღორი). ა-თვის დამახასიათებელია მაღალქუსლიანი ფიალები და ნახევარსფერული მოყვანილობის ჯამები. აღმოჩენილია აგრეთვე მცირე ზომის ქვის ცულები და ძვლის იარაღი.

**აიხენდორფი** (Eichendorff) იოზეფ ფრაიჰერ ფონ (10. III. 1788, ლიუბოვიცე, — 26. X. 1857, ნაისე), გერმ. მწერალი. ჰაიდელბერგის წრესთან (იხ. სტ. *გერმანია. ლიტერატურა*) დაახლოებული რომანტიკოსი. უპირატესად ცნობილია როგორც ლირიკოსი პოეტი და ნოველისტი; წერდა რომანებსაც და დრამებსაც. ა-ის ნაწარმოებებში (მოთხრობა „წინათგრძნობა და თანადროულობა“, 1815; ლექსი „ძველ ლიბერალებს“, 1848; დრამა „მარიენბურგის უკანასკნელი გმირი“, 1830 და სხვ.) ვლინდება კონსერვატიული შეხედულებები და მისტიკურ-რომანტიკული უკიდურესობანი. ამასთან იგი ხატავდა ხალხის ცხოვრებისა და ბუნების შთამბეჭდავ სურათებს, ბედის მაძიებლებისა თუ დროსტარების მოყვარული მომღერლების, მუსიკოსების, მხატვრების, სტუდენტების ყოფას (ლექსების ციკლები „მოგზაურობის სიმღერები“, „მომღერლის ცხოვრება“, „თანადროული სიმღერები“, „გაზაფხული და სიყვარული“; ნოველა „უქნარას ცხოვრებიდან“, 1826).

**აკაბა,** წითელი ზღვის ყურე არაბეთისა და სინას ნ.-კუნძულებს შორის. სიგრძე 180 *კმ*, სიგანე 28 *კმ*-მდე, სიღრმე 1828 *მ*-მდე. წითელი ზღვიდან გამოყოფილია წყალქვეშა ზღურბლით (958 *მ*-მდე სიღრმეზე). ყურეშია ნავსადგ. აკაბა (იორდანია).

**აკაბა,** ელ-აკაბა, ქალაქი სამხრ. იორდანიაში. 9,7 ათ. მცხ. (1964). ერთადერთი ნავსადგური აკაბის ყურეში (წითელი ზღვა). საავტ. და საქარავნე გზების კვანძი. ფოსფატების გატანა. საზღვაო რეწვა. თევზჭერა. ხელოსნური წარმოება.

**აკაბორი** სირო (დ. 20. X. 1900), იაპონელი ორგანიკოს-ქიმიკოსი და ბიოქიმიკოსი, იაპ. მეცნ. აკად. აკადემიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. უცხოელი წევრი (1966). 1925 დაამთავრა ტოჰოკუს უნ-ტი და ორგანულ ქიმიაში ცოდნის გასაღრმავებლად ევროპასა და აშშ-ში გაემგზავრა. 1935-იდან ასწავლის ქიმიას ოსაკის უნ-ტში (1938-იდან პროფესორი). 1958 ამავე უნ-ტთან ჩამოაყალიბა ცილის ინ-ტი, 1966-იდან ოსაკის უნ-ტის რექტორი და იაპონიის ბიოქიმიკოსთა საზ-ბის პრეზიდენტია, 1967-იდან ფიზ. და ქიმ. გამოკვლევათა ინ-ტის პრეზიდენტი. ცნობილია მისი ნაშრომები: „ორგანული ქიმიის განვითარება“, „ამინომჟავა და ცილა“ და სხვ.

**აკადემია,** სხვადასხვა სამეცნიერო დაწესებულების, საზოგადოებისა და სასწავლებლის სახელწოდება. წარმოდგება მითური გმირის აკადემეს (Akadēmos) სახელიდან. ა. ერქვა ადგილს ათენთან, სადაც ძვ. წ. IV ს-ში პლატონი ლექციებს უკითხავდა თავის მოწაფეებს (იხ. *პლატონის აკადემია*). ა-ის ტიპის სამეცნ. დაწესებულებები იყო: ელინიზმის ეპოქაში — *ალექსანდრიის მუსეიონი* (ძვ. წ. III ს.), საქართველოში — *კოლხეთის უმაღლესი რიტორიკული სკოლა* (IVს.), შუა საუკ. აღმოსავლეთში — „სიბრძნის სახლი“ (ბაღდადი, IX ს.), „მამუნის აკადემია“ (ხვარაზმი, XI ს. დასაწ.), სამეცნ. საზ-ბები მარაღის (XIII ს.) და სამარყანდის (XV ს.) ობსერვატორიებთან. საქართველოში ამ დროს უმაღლესი განათლების და სამეცნ. ცენტრები იყო *გელათის აკადემია* და *იყალთოს აკადემია*. XV—XVIII სს. ევროპაში ა-ს უწოდებდნენ სამეცნ., ლიტერატურულ, ქორეოგრაფიულ, მუს. და სამხატვრო საზ-ბებს, რ-ებიც გზას უკაფავდნენ საერო კულტურას. მაგ., პოეზიისა და მუსიკის ა. (პარიზი, 1570), ექსპერ. ა. (ფლორენცია, 1657) და სხვ.; ზოგჯერ ა-ს უწოდებდნენ საკონცერტო წარმოდგენებს და საოპერო თეატრებს, მაგ., პარიზის ოპერის დღემდე შემორჩენილი ოფიციალური სახელწ. — მუსიკის ეროვნ. ა. (Académie National de Musique, 1669). XVII ს. II ნახ-იდან ა-ები ყალიბდება როგორც ეროვნ. სამეცნ. ცენტრები: საფრ. მეცნ. აკად. (პარიზი, 1635), *სამეფო საზოგადოება* (ლონდონი, 1660), პრუსიის მეცნ. აკად. (ბერლინი, 1700), პეტერბ. მეცნ. აკად. (1724) და სხვ.; 1783—1841 რუსეთში არსებობდა ე. წ. რუსეთის აკადემია, რ-იც იკვლევდა რუს. ენისა და სიტყვიერების საკითხებს. XVIII—XIX სს. ზოგ ქვეყანაში (აშშ, შოტლანდია, ჩრდ. ირლანდია და სხვ.) ა-ს საშ. სკოლასაც უწოდებდნენ. საფრანგეთში ა. ეწოდება სასწ. ოლქს (სულ 21 ასეთი ოლქია).

თანამედროვე მსოფლიოს ბევრ ქვეყანაში არის კომპლ. ტიპის ან რომელიმე დარგში სპეციალიზებული ა-ები,: *საფრანგეთის ინსტიტუტი, დეი ლინჩეის ეროვნული აკადემია* (იტალია), *ბულგარეთის მეცნიერებათა აკადემია, პოლონეთის მეცნიერებათა აკადემია*, ინდოეთის მეცნ. ეროვნ. ინ-ტი (1935), ეგვიპტის აკად. (კაირო, 1963) და სხვ.; ა. ჰქვია ზოგიერთ საერთაშ. სამეცნ. ორგანიზაციას (საერთაშორისო სამართლის აკადემია) ან საგანმან. საზ-ბას, მაგ., გონკურების ა. (პარიზი, 1902) ლიტ. საზ-ბაა.

სსრკ-ში ა-ები მძლავრი ექსპერ. და სამუშაო ბაზის მქონე (ინ-ტები, ლაბორატორიები, ბ-კები და სხვ.) წამყვანი სამეცნ. დაწესებულებებია. მთავარი სამეცნ. ცენტრია *მეცნიერებათა აკადემია სსრ კავშირისა*, მოკავშირე რესპუბლიკებში—რესპ. მეცნ. აკადემიები (იხ. სტატიები ცალკეული რესპ. მეცნ. აკად. შესახებ). არსებობს დარგობრივი აკადემიებიც: *სოფლის მეურნეობის მეცნიერებათა საკავშირო აკადემია* ვ. ი. ლენინის სახ.; *მედიცინის მეცნიერებათა აკადემია სსრ კავშირისა, პედაგოგიკის მეცნიერებათა აკადემია სსრ კავშირისა, სამხატვრო აკადემია სსრ კავშირისა*, დიდ სამეც.-კვლ. და სასწ. მუშაობას ეწევა სკკპ ცკ-თან არსებული საზოგადოებრივ მეცნიერებათა აკადემია, კომუნალური მეურნეობის აკადემია პანფილოვის სახ. და სხვ.

ა-ად იწოდება ზოგიერთი უმაღლესი სასწავლებელიც: სამხედრო აკადემიები, *კომუნისტური აღზრდის აკადემია* ნ. კრუპსკაიას სახ., სამხატვრო აკადემიები და სხვ.

**„ACADEMIA“,** საბჭოთა გამომცემლობა. დაარსდა 1922 პეტროგრადში როგორც კერძო გამომცემლობა. შემდგომ გადაკეთდა ლენინგრ. ხელოვნებათა ისტ. სახელმწ. ინ-ტის გამომცემლობად. 1938 გადაიტანეს მოსკოვში, სადაც „გოსლიტიზდატს“ შეუერთდა. მისი სარედაქციო საბჭოს თავ-რე იყო მ. გორკი. 20-იანი წწ. დამლევიდან „A.“ გამოსცემდა წიგნების სერიებს: „მსოფლიო ლიტერატურის საგანძური“, „მსოფლიო ლიტერატურის კლასიკოსები“, აგრეთვე სსრკ ხალხთა ლიტერატურულ ძეგლებს და სხვ.; „A-ს“ გამოცემებს ჩვეულებრივ თან ახლდა შესავალი წერილები და მეცნ. კომენტარები.

**აკადემიზმი** (ფრანგ. acadēmisme) სახვით ხელოვნებაში, XVI—XIX სს. სამხატვრო აკადემიებში შექმნილი მიმართულება. ა. ხელს უწყობდა სამხატვ. განათლების სისტემატიზაციას, განამტკიცებდა კლასიკურ ტრადიციებს, რ-იც შემდგომში „მუდმივი“ კანონის სისტემად გადაიქცა. ა-ის მიმდევრები უარს ამბობდნენ თანამედროვეობის ამსახველ სიუჟეტებზე, როგორც „მაღალი“ ხელოვნებისათვის შეუფერებელზე, და მიმართავდნენ რეალური ცხოვრებიდან მოწყვეტილ თემებს (ანტიკური მითოლოგია, ბიბლია, ძველი ისტორია). ა. იყო ოფიციალური მიმდინარეობა, რ-იც თავისი იდეალისტური ესთეტიკით უპირისპირდებოდა მოწინავე ეროვნულ რეალისტურ ხელოვნებას. ა. შეიქმნა XVI ს. ბოლოს იტალიაში. *ბოლონიის ფერწერულ სკოლაში* შემუშავებული ანტიკური და აღორძინების ეპოქათა ხელოვნებისადმი მიბაძვის წესები, ხოლო XVII ს. II ნახ. და XVIII ს. საფრანგეთში (შ. ლებრენი და სხვ.) ათვისებული *კლასიციზმის* ზოგიერთი პრინციპი და ხერხი საფუძვლად დაედო ევრ. და ამერ. მრავალი სამხატვრო აკადემიის მუშაობას. XIX ს-ში ა-ის მესვეურები



აკადემიზმი. დ. ე ნ გ რ ი. «ჰომეროსის აპოთეოზი». 1827. ლუვრი. პარიზი.

(ა. კანოვა იტალიაში, დ. ენგრი საფრანგეთში, ფ. ბრუნი რუსეთში) კლასიციზმის გამოფიტულ ტრადიციებზე დაყრდნობით ებრძოდნენ რომანტიკოსებს, რეალისტებს და ნატურალისტებს, თუმცა თვითონ ითვისებდნენ ამ მიმდინარეობათა მეთოდების გარეგან მხარეებს, რამაც ა-ის ეკლექტიკურ *სალონურ ხელოვნებაში* გადაზრდა გამოიწვია. ა-ის წინააღმდეგ რეალისტური ხელოვნებისა (მ. შ. რუსი პერედვიჟნიკების) და ბურჟ. ინდივიდუალისტების აქტიური გამოსვლის შემდეგ ა. დაიქსაქსა. XIX ს. ბოლოსა და XX ს. დასაწყ. ა. განახლებული *ნეოკლასიციზმის* ფორმით რამდენიმე ქვეყანაში შემორჩა.

**აკადემიის გიმნაზია,** პირველი საერო ზოგადსაგანმან. საშ. სკოლა რუსეთში. დაარსდა 1726 პეტერბ. მეცნ. აკადემიასთან. სწავლების ვადა იყო 5 წელი, ძირითადი სასწ. საგნები — სიტყვიერება, ენები, ისტორია, გეოგრაფია, მათემატიკა, ბუნებისმეტყველება. 1758—65 სათავეში ედგა მ. ლომონოსოვი, რ-ის შედგენილმა გრამატ., რიტორიკის, ფიზ., რუსეთის ისტ. სახელმძღვანელოებმა დიდად შეუწყო ხელი სწავლების დონის ამაღლებას. ა. გ. დაიხურა 1805 სახალხო განათლების სისტემის რეფორმასთან დაკავშირებით.

**აკადემიის უნივერსიტეტი,** პირველი საერო უმაღლესი სასწავლებელი რუსეთში. დაარსდა პეტერბ. მეცნ. აკადემიასთან ერთად (1725). მეცადინეობა დაიწყო 1726. ა. უ-ში არ იყო ფაკ-ტები, კათედრები. სწავლება ლექტორ-აკადემიკოსთა სპეციალობებით განისაზღვრებოდა. 1747 დებულებით ა. უ. მეცნ. აკად. შემადგენლობაში შევიდა, რამაც გააუმჯობესა მუშაობის ორგანიზაცია. დადგინდა, რომ უნ-ტში შეისწავლიდნენ ძველ და ახალ ენებს, სიტყვიერებას, მათემატიკას, ფიზიკას, ქიმიას, გეოგრაფიას და ისტორიას. 1758—65 ა. უ-ს სათავეში ედგა მ. ლომონოსოვი, რ-ის ორგანიზატორულმა და პედ. საქმიანობამ იგი ნამდვილ უმაღლეს სკოლად აქცია. დაარსდა ფილოს., იურიდ. და სამედ. ფაკ-

ტები. სტუდენტებისათვის აიგო საცხოვრებელი სახლი. მ. ლომონოსოვის მიერ შექმნილი დებულება მოიცავდა სტუდენტების აღზრდისა და სწავლების საკითხთა მთელ კომპლექსს. ა. უ-ში სწავლობდნენ შემდგომში გამოჩენილი რუსი მეცნიერები: ი. ლეპიოხინი, ა. ბარსოვი, ნ. პოპოვსკი, ნ. პოპოვი და სხვ.; ა. უ-მა იარსება 1766-მდე.

**აკადემიის ყურე,** ოხოტის ზღვის ყურე აზიის აღმ. ნაპირთან. სიგრძე 110 *კმ*, სიგანე შესასვლელთან 61 *კმ*, სიღრმე 20–45 *მ*. ნაპირები კლდოვანია. ა. ყ. დატოტვილია ულბანის, ნიკოლოზისა და კონსტანტინეს ყურეებად. ზამთარში იყინება. სახელი უწოდა რუსმა მოგზაურმა ა. მიდენდორფმა 1844–45 ექსპედიციის დროს პეტერბ. მეცნ. აკად. პატივსაცემად.


აკაზმები. თუშური საქსოვი დაზგა.

**აკადემიკოსი,** მეცნ. აკადემიის ნამდვილი წევრი. სსრკ-ში ა-ებად იწოდებიან სსრკ მეცნ. აკად. ნამდვილი წევრები, ხოლო რესპუბლიკური მეცნ. აკად. და დარგობრივ მეცნ. აკად. ნამდვილი წევრები იწოდებიან შესაბამისი მეცნ. აკად. აკადემიკოსებად. ა-ებს ირჩევენ შესაბამისი აკადემიების საერთო კრებაზე. ა-ების კანდიდატთა წარდგენის უფლება აქვთ სამეცნ. დაწესებულებებს, საზ. ორგანიზაციებსა და ცალკეულ მეცნიერ მუშაკებს. სსრკ მეცნ. აკადემიაში არსებობს წოდება საპატიო ა-ისა და საზღვარგარეთელი წევრისა, რესპ. მეცნ. აკადემიებში — რესპ. მეცნ. აკად. საპატიო წევრისა.

რევოლუციამდელ რუსეთში ა-ის წოდება ენიჭებოდათ, პეტერბ. მეცნ. აკად. ნამდვილი წევრების გარდა, სამხ.-სამედ. აკად. პროფესორებს, მხატვრებს. საპატიო ა-ისა — პეტერბურგის მეცნ. აკად. სიტყვაკაზმული მწერლობის განყ-ბის წევრებად არჩეულ მწერლებს. ა-ის წოდება არსებობს საზღვარგარეთის ქვეყნების აკადემიებშიც. ა-ებს უწოდებდნენ *პლატონის აკადემიის* ფილოსოფოსებს.

**აკადემიური გამოცემა,** მეცნ. სიზუსტით მომზადებული გამოცემა. შეიცავს მეცნიერულად შემოწმებულ და დამუშავებულ ტექსტს და ზოგჯერ მის ყველა არსებულ ვარიანტსაც. დართული აქვს კომენტარები, საძიებლები და სხვ. მეცნ. აპარატი.

**აკადემიური თეატრი,** საპატიო წოდება. ენიჭება სსრკ-ში უდიდეს თეატრებს, რ-ებმაც ხანგრძლივი შემოქმედებითი პრაქტიკის შედეგად მნიშვნელოვან წარმატებებს მიაღწიეს, შეიმუშავეს მყარი ტრადიციები და ამ ტრადიციების საფუძველზე აღზარდეს გამოჩენილი მსახიობები.

ოქტომბრის რევოლუციის შემდეგ, 1919 ა. თ-ის წოდება მიენიჭა ექვს უძველეს რუსულ თეატრს: მოსკოვის სამხატვრო, დიდ და მცირე თეატრებს; პეტროგრადის ალექსანდრას (ახლანდ. ა. ს. პუშკინის სახ. ლენინგრ. სახელმწ. დრამის თეატრი), მარიამის (ახლანდ. ლენინგრ. ს. მ. კიროვის სახ. ოპერისა და ბალეტის სახელმწ. თეატრი), მიხეილის (ახლანდ. ლენინგრ. ოპერისა და ბალეტის სახელმწ. მცირე თეატრი) თეატრებს.

მომდევნო წლებში ა. თ-ის წოდება მიენიჭა თათრეთის ღ. ქამალის სახ. დრამატულ (1927), კიევის ოპერისა და ბალეტის (1926), უკრაინის ი. ფრანკოს სახ. დრამატულ (1940), მოსკოვის ე. ვახტანგოვის სახ. (1956) და სხვ. თეატრებს.

საქართველოში ა. თ-ებია ზ. ფალიაშვილის სახ. ოპერისა და ბალეტის (1963), რუსთაველის სახ. (1966) და კ. მარჯანიშვილის სახ. (1966) თეატრები.


აკაკი წერეთლის მწვერვალი.

**„აკადემიური ლეგიონი“,** *ავსტრიის რევოლუციის (1848 — 49)* მონაწილე სტუდენტთა შეიარაღებული ორგანიზაცია, შეიქმნა ვენის 1948 წ. 13 მარტის სახალხო აჯანყების დაწყებისთანავე. „ა. ლ-ში“ შედიოდა 4 ათ-მდე კაცი. იგი რევ. არმიის ბირთვი იყო და აქტიურად მონაწილეობდა 1848 მარტის, მაისისა და ოქტომბრის შეიარაღებულ აჯანყებებში.

**„აკადემიური მწერლობის კავშირი“,** „ძ ვ ე ლ ი მ წ ე რ ლ ო ბ ი ს კ ა ვ შ ი რ ი“, „ა კ ა დ ე მ ი უ რ ი მ წ ე რ ლ ო ბ ი ს ა ს ო ც ი ა ც ი ა“, სამწერლო გაერთიანება XX ს. 20-იანი წწ. ქართულ ლიტ-რაში. ლიტ.-ესთეტ. მრწამსით „ა. მ. კ-ის“ შემადგენლობა არ იყო ერთგვაროვანი. მის ძირითად ბირთვს შეადგენდნენ კ. გამსახურდია, პ. ინგოროყვა, ა. აბაშელი, ი. გრიშაშვილი, კ. მაყაშვილი, ვ. კოტეტიშვილი, ვ. რუხაძე, ს. თავაძე, ა. ჭუმბაძე და სხვ.; „კავშირის“ გამოცემებში („ლომისი“, „ილიონი“, „ხომალდი“, „ქართული სიტყვა“, „კავკასიონი“, „ახალი კავკასიონი“ და სხვ. ჟურნალ-გაზეთები) ზოგჯერ თავს იჩენდა სოციალ. მშენებლობის ამოცანებთან შეუთავსებელი შეხედულებები. იმ პერიოდის ლიტ. ბრძოლებში „ა. მ. კ-ს“ ეჭირა ყველაზე „მემარჯვენე“, კონსერვატიული, ზოგ საკითხში კი ნაციონალისტური პოზიციაც, თუმცა ზოგიერთი მისი წარმომადგენელი, კერძოდ, დ. კლდიაშვილი და ვ. ბარნოვი, თავიდანვე აღიარებდა საბჭოთა ხელისუფლებასთან ქართვ. ინტელიგენციის აქტიური შემოქმედებითი თანამშრომლობის აუცილებლობას. 20-იანი წწ. II ნახ-ში სოციალ. მშენებლობის დიდმა მიღწევებმა „ა. მ. კ-ის“ წევრთა მსოფლმხედველობაში ღრმა ცვლილებები გამოიწვია. 30-იანი წწ. დამდეგს „ა. მ. კ.“ დაიშალა. *ბ. ჟღენტი.*

**აკადემიური ნიჩბოსნობა,** იხ. სტ. *ნიჩბოსნობა*.

**აკადემიური საათი,** *სასწავლო საათის* ტრადიციული სახელწ. სკოლასა და უმაღლეს სასწავლებელში.

**აკადემიური წელი,** იხ. სტ. *სასწავლო წელი*.

**აკაზმები,** ვერტიკალური საქსოვი დაზგა თუშეთში (ფშავ-ხევსურული *ყდანი*). განეკუთვნება ქართ. ხალხური ბეჭ-საშევრიანი საქსოვი დაზგების ჯგუფს. შედგება ორი მაღალი სვეტისა (აკაზმა) და მათ „თვლებში“ განივად ჩასმული ორი უძრავი ლილვისაგან, რ-ებზეც ქსელი (თხორი) დაგებულია ვერტიკალურად. ა-ის საქსოვი მოწყობილობის მთავარი ნაწილებია: ს ა შ ე ვ ა რ ი (ქსლის გამყოფი უძრავი დგიმი), ბ ე ჭ ი (მისაქსლის ჩასაბეჭავი ხელსაწყო) და ც ხ ე მ ლ ა (მაქო). ა-ზე სხვადასხვა ტექნიკით (ცალწვერი, ორმაგულა ანუ სადიაცო, წაღმაუკუღმა და სხვ.) ქსოვდნენ უმთავრესად მთის მაუდს — ტოლს, აგრეთვე სახიან ქსოვილებს (ფარდაგი, ხურჯინი, საფენები და სხვ.), რ-ებსაც ამკობდა ტრად. ორნამენტი. თუშურ სახლში ა-ის გასამართავად გამოყოფილი იყო ცალკე ადგილი — ს ა ქ ს ლ უ რ ი.

*ლიტ.*: მ ა კ ა ლ ა თ ი ა ს., თუშეთი, თბ., 1933; ჩ ა ჩ ა შ ვ ი ლ ი გ., ქართული ხალხური საქსოვი დაზგები, «ს. ჯანაშიას სახ. საქართველოს სახელმწ. მუზეუმის მოამბე», 1954, ტ. 18 B. *გ. ჩაჩაშვილი.*

**აკაზმულობა,** საჯდომი, საკიდარი და შესაბმელი ცხენის მორთულობა. საჯდომი ცხენის ძირითადი ა-ა უნაგირი, საკიდარი ცხენისა — კურტანი, შესაბმელისა — ცალუღი და პალდუმი, ზოგჯერ კეხი.

**აკათისტო,** საგალობელი საკითხავი მართლმადიდებლურ ეკლესიაში. იხ. *დაუჯდომელი*.

**აკაკი** (Celtis), მცენარეების გვარი *თელისებრთა* ოჯახისა. უმეტესად ხეა, იშვიათად — ბუჩქი. აერთიანებს 75-მდე სახეობას. გავრცელებულია ჩრდ. ნახევარსფეროს ზომიერ სარტყელსა და ტროპიკებში. ზომიერი სარტყლის მშრალ ადგილებში გვხვდება ფოთოლმცვივანი, ტროპიკებსა და სუბტროპიკებში ხშირად — მარადმწვანე სახეობები. ა-ის მორიგეობით განლაგებული ფოთლები ჩვეულებრივ ასიმეტრიულია, დაკბილული, იშვიათად — კიდემთლიანი. ნაყოფი — კურკიანაა, იჭმება. სსრკ-ში ველურად იზრდება ა-ის 4 სახეობა, ინტროდუცირებულია კიდევ 4. დას. საქართველოში გვხვდება სამხრეთის ა. (C. australis), აღმ. საქართველოში — კავკასიური (C. caucasica) და შიშველი ა. (C. glabrata), რ-ებიც მთელ კავკასიაშია გავრცელებული. ა. სინათლისა და სითბოს მოყვარული, გვალვაგამძლე მცენარეა. კარგად ეგუება მშრალ, ქვაღორღიან და კლდოვან ადგილებს. მის მაგარ მერქანს იყენებენ სადურგლო საქმეში. ქერქი შეიცავს მთრიმლავ ნივთიერებებს. *ვ. მათიკაშვილი.*


კავკასიური აკაკი (Celtis caucasica): 1. ტოტი მამრობითი ყვავილებით; 2. ტოტი მდედრობითი ყვავილებით; ა — მამრობითი ყვავილი; ბ — ორსქესიანი ყვავილი; 3. ნაყოფის სიგრძივი ჭრილი.

**„აკაკი“,** ა. წერეთლის მოღვაწეობის 50 წლისთავისადმი მიძღვნილი საიუბილეო სურათებიანი ალმანახი (თბ., 1908, № 1 და № 2), გამომცემელი — ა. ჭელიძე. ალმანახში დაიბეჭდა აკაკისადმი მიძღვნილი ლექსები და წერილები, ო. შმერლინგისა და გ. ზაზიაშვილის ნახატები და კარიკატურები.

**აკაკიანი,** *აკაკის* ხის (Celtis caucasica) მცენარეთა ფორმაცია. გვხვდება აღმ. საქართველოს ველებისა და ნათელი ტყეების ფარგლებში. ა-ის კორომში იშვიათად გვხვდება თუთუბო, ბერყენა, ქართ. ნეკერჩხალი და სხვ., ბუჩქებიდან ხშირია ძეძვი, შავჯაგა, ბროწეული, ჯორისძუა, ცხრატყავა, თრიმლი და მისთ. ერთეული აკაკის ხეები გვხვდება აღმ. საქართვ. ვაკისა და მთათა წინაკალთების მუხნარებში, ხრიოკებზე, ხშირად უსიცოცხლო კლდეებზე, ძვ. ნანგრევებზე. ა-ის კორომები წინათ უფრო ფართოდ იყო გავრცელებული.

**„აკაკის დღე საქართველოში“** (№ 2 — „აკაკის დღენი საქართველოში“), დასურათებული სალიტერატურო-მხატვრული ალმანახი. გამოვიდა 1908 თბილისში ორი 16-გვერდიანი ნომერი. გამომცემელი — ვ. გუნია. ალმანახში დაიბეჭდა ა. წერეთლისადმი მიძღვნილი ლექსები, მოთხრობები და წერილები, დ. კაკაბაძისა და ო. შმერლინგის ნახატები და კარიკატურები.

**„აკაკის თვიური კრებული“,** ყოველთვიური ლიტერატურული ჟურნალი. გამოდიოდა 1897–1900 თბილისსა და ქუთაისში. რედაქტორ-გამომცემელი — ა. წერეთელი. ჟურნალში იბეჭდებოდა ა. წერეთლისა და სხვ. მწერლების ნაწარმოებები, ხალხური ზეპირსიტყვიერების ნიმუშები, ისტ.-ეთნოგრ. და კრიტ. წერილები.

**აკაკი წერეთლის მწვერვალი,** კლდოვანი მწვერვალი კავკასიონზე, შავანის ქედზე (მდ-ების ხდის და არმხის წყალგამყოფი), შავანის მასივში. სიმაღლე

3780 *მ*. 1938 მდ. ხდის ხეობიდან მწვერვალზე ავიდა ქართველ ალპინისტთა ჯგუფი ალექსანდრა ჯაფარიძის ხელმძღვანელობით და მას აკაკი წერეთლის სახელი უწოდა.

**აკალამრა** (ყოფ. ბ ა მ ბ უ კ ო ვ ა ნ ი), სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (ანუხვის სოფსაბჭო). ზ. დ. 80 *მ*, შავი ზღვიდან 3 *კმ*, გუდაუთიდან 13 *კმ*. ანუხვის ოქტ. რევოლუციის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა სოფ. ანუხვაში (უშუალოდ ესაზღვრება).

**აკალი,** ნეოლითის, ბრინჯაოსა და ადრინდ. რკინის ხანის (ძვ. წ. III—I ათასწლ.) ნამოსახლარი ესტ. სსრ-ში, ჩუდის ტბის დას. სანაპიროზე, მდ. ემაიგიის შესართავთან. აღმოაჩინეს 1937, თხრიდნენ 1938—39, 1949—52, 1966. ა-თვის დამახასიათებელია სხვადასხვა ტიპის თიხის ჭურჭელი (ნარვის ტიპისა, ორმოსავარცხლური, გრეხილი, ქსოვილიანი და სხვ.). ნაპოვნია ქვის ცულები, სატეხები, ძვლისა და ქარვის ნაკეთობანი. ადრინდ. ხანის ფენებში გვხვდება ძვლისაგან დამზადებული იარაღიც.

**აკამბა,** კ ა მ ბ ა, სამხრ. კენიაში, მდ-ების გალანისა და ტანის აუზში მცხოვრები ხალხი. რაოდ. 1,2 მლნ კაცი (1967, შეფასება). ა-ს ენა *ბანტუ* ენათა ოჯახს განეკუთვნება. ა-ს უმეტესობა ტრად. რელიგიის (წინაპართა კულტის) მიმდევარია, ნაწილი — ქრისტიანი. მთავარი საქმიანობაა მიწათმოქმედება და მესაქონლეობა. გადმოცემით, ა. სამხრ.-აღმ. აფრიკიდან, კილიმანჯაროს მთის რ-ნიდან გადმოსახლებულა (ზოგიერთი მონაცემით, XVIII ს. I ნახ.). 1963-მდე ა-ს ტერიტორია ინგლისს ექვემდებარებოდა.

*ლიტ.*: Исмагилова Р. Н., Таланова Е. В., Кения, Уганда, М., 1959.

**აკამფსისი** (ბერძნ. Akampsis), მდ. ჭოროხის სახელწოდება რომაულ და ბიზანტიურ წყაროებში.

**აკანათი,** კ ა კ ა ნ ა თ ი (ფშაური „სასხიპურა", ხევსურული „საჩიტურა", თუშური „სასხლეტი" „ბალუ", სვანური „ნეჟიდ", „ღერენჯიკა"), ძუის მახე ფრინველთა დასაჭერად. მაგრად დაჭიმულ ლეიდზე დამაგრებულია სასხლეტიანი რკალი, რ-ზეც ჩიტის მისატყუებლად სიმინდის ან პურეულის მარცვალი ჰკიდია. როგორც კი ჩიტი მარცვლის კენკვას დაიწყებს, სასხლეტი დასხლტება, რკალი ჩამოვარდება და ჩიტს დაიჭერს. არის სხვაგვარი ა-იც: ცხრილს ან ვარცლს წამოაპირქვავებენ და ჯოხზე ისე დააყუდებენ, რომ ჩიტს შიგ შესვლა შეეძლოს. ცხრილქვეშ საკენკი ყრია. შევა თუ არა ჩიტი საკენკის ასაკენკად, დამალული მონადირე ა-ის ჯოხზე გამობმულ ძუას ან ძალს გამოსწევს, ჯოხი გამოეცლება, ა. დაემხობა და ჩიტი შიგ მოემწყვდევა.

*ლიტ.*: ღ ო ღ ო ბ ე რ ი ძ ე ნ., აღმოსავლეთ საქართველოს მთიანეთის ხალხური საბავშვო გართობა-თამაშობანი, კრ.: ქართველი ხალხის სამეურნეო ყოფა და მატერიალური კულტურა, თბ., 1964. *ნ. ღოღობერიძე.*

**აკანთო** (Acanthus), მცენარეების გვარი აკანთოსებრთა ოჯახისა. უმეტესად ბალახია, იშვიათად — ბუჩქი. აერთიანებს 40-მდე სახეობას. გავრცელებულია აზიის, აფრიკისა და ევროპის თბილ სარტყელში. სსრკ სამხრ. რ-ნებში აშენებენ როგორც დეკორატიულ მცენარეს. ა-ს ფოთლის სტილიზებული გამოსახულება საფუძვლად უდევს კორინთული და კომპოზიტური ორდერების, სვეტისთავების, აგრეთვე კარნიზების, ფრიზების და სხვ. არქიტ. ელემენტების ორნამენტულ მორთულობას.

**აკანთოცეფალები,** თ ა ვ ე კ ლ ი ა ნ ი ჭ ი ე ბ ი (Acanthocephales), პარაზიტული ჭიების კლასი. ცნობილია 500-ზე მეტი სახეობა. ახასიათებს სხეულის ორმხრივი სიმეტრია, კუტიკულით დაფარული კანი, გრძივი და რგოლური კუნთებისაგან შედგენილი კან-კუნთოვანი პარკი, ქიტინოვანი კაუჭებით შეიარაღებული ხორთუმი. ა-ის სხეულის სიგრძეა ჩვეულებრივ 1,5—40 *მმ*, იშვიათად 65 *მმ*. იკვებებიან ოსმოსურად — სხეულის მთელი ზედაპირით. საჭმლის მომნელებელი, სუნთქვისა და სისხლის მიმოქცევის ორგანოები არა აქვთ. გამომყოფი ორგანოებია პროტონეფრიდიები (ზოგს სულ არ გააჩნია). ნერვული სისტემა პრიმიტ. აგებულებისაა. ა. განსხვავებულსქესიანები არიან. განვითარების პერიოდში იცვლიან მასპინძელს (საბოლოო მასპინძელი — ხერხემლიანები, შუამავალი — უმეტესად ფეხსახსრიანები — კიბოსნაირნი, მწერები). თევზებში, ფრინველებსა და ძუძუმწოვრებში ა. ზოგჯერ აკანთოცეფალოზის ძლიერ ეპიზოოტიას იწვევენ, ადამიანს კი იშვიათად ასნებოვნებენ. საქართველოში შინაურ და გარეულ ცხოველებში აღრიცხულია ა-ის 29 სახეობა.

*ბ. ყურაშვილი.*

**აკანთოცეფალოზი** (Acanthocephaloses), პარაზიტული ჭიებით, *აკანთოცეფალებით*, გამოწვეული დაავადება. ეს ჭიები პარაზიტობენ ღორის, ხორცის მჭამელი ცხოველის, ფრინველის, თევზის, იშვიათად ადამიანის ნაწლავებში. ა-ებიდან ყველაზე გავრცელებული და საშიშია ღორის მ ა კ რ ა კ ა ნ თ ო რ ი ნ ქ ო ზ ი, იხვის პ ო ლ ი მ ო რ ფ ო ზ ი და ფ ი ლ ი კ ო ლ ო ზ ი. მაკრაკანთორინქოზის დროს ცხოველი მოუსვენარია, ეწყება მუცლის კუნთის კანკალი, სკორეში შეიმჩნევა სისხლის მინარევი. ავადმყოფი ღორებიდან 30%-ზე მეტი იღუპება. პოლიმორფოზისა და ფილიკოლოზის ძირითადი ნიშნებია ნაწლავის კედლის ძლიერი დაზიანება და წყლული იმ ადგილას, სადაც პარაზიტია მიმაგრებული. ფრინველი სწრაფად სუსტდება, ზრდა-განვითარებაშიც ჩამორჩება. ა-ის დიაგნოზს ადგენენ სკორეში პარაზიტის კვერცხის აღმოჩენით. პოლიმორფოზს მკურნალობენ ოთხქლორიანი ნახშირბადით (დოზა 2 *მლ* 1 *კგ* ცოცხალ წონაზე). მაკრაკანთორინქოზისა და ფილიკოლოზის მკურნალობა შემუშავებული არ არის.

**აკანი,** სამხრ. და ცენტრ. განისა და სპილოს ძვლის ნაპირის სამხრ.-აღმ. რ-ნებში მცხოვრებ მონათესავე ხალხთა ჯგუფი. საერთო რაოდ. 4,8 მლნ. კაცი (1967, შეფასება). აქედან 3 მლნ-ზე მეტი განაში ცხოვრობს. ლაპარაკობენ კვა ჯგუფში შემავალ ენებზე. ენობრივი სიახლოვის მიხედვით იყოფა შემდეგ ჯგუფებად: აშანტი, ფანტი, აკიმი, აკვაპიმი, კვაია და სხვ. II მსოფლიო ომის შემდეგ ცდილობენ შექმნან ერთიანი ლიტ. ენა. რელიგია — ანიმიზმი, წინაპართა კულტი, ქრისტიანობა (პროტესტანტები და კათოლიკეები). ა-ის ხალხებმა ევროპელთა მოსვლამდე ბევრად ადრე მიაღწიეს საზ. და კულტ. განვითარების მაღალ დონეს. XVIII—XIX სს-ში მათ ჰქონდათ ძლიერი ცენტრალიზებული სახელმწიფო (იხ. *აშანტი*). XX ს. დასაწყისიდან 1957-მდე ა-ით დასახლებული ტერიტ. ინგლისისა და საფრანგეთის სამფლობელო იყო. 1957 დამოუკიდებლობა მიიღო განამ (ყოფ. ინგლ. კოლონია ოქროს ნაპირი); 1960 — სპილოს ძვლის ნაპირმა (ყოფ. საფრანგ. კოლონია). ა-ის ხალხთა მთავარი საქმიანობაა ტროპიკული მიწათმოქმედება (უმთავრესად მოჰყავთ კაკაო).

*ლიტ.*: Потехин И. И., Новое африканское государство — Гана, «Советская этнография», 1957, № 2.

**ა კაპელა** (იტალ. a cappella), მრავალხმიანი გუნდური სიმღერა მუს. საკრავთა თანხლების გარეშე. როგორც პროფ. საგუნდო ხელოვნების სტილი, ა. ჩამოყალიბდა შუა საუკუნეების მიწურულს საკულტო პოლიფონიაში. უდიდეს განვითარებას მიაღწია აღორძინების ხანის ნიდერლანდში და კლასიკური გამოხატულება ჰპოვა რომის პოლიფონიური სკოლის მამამთავრის ჯ. პალესტრინას შემოქმედებაში. ა-ს იყენებენ საერო საგუნდო ხელოვნებაშიც. განსაკუთრებით გავრცელებულია ხალხურ შემოქმედებაში. ქართ. ხალხური საგუნდო სიმღერა უპირატესად ა-ით სრულდება. ქართ. პროფესიულ მუსიკაში იგი XX ს. 10-იან წწ-ში მკვიდრდება (*ნ. სულხანიშვილის* საგუნდო ნაწარმოებები).

**აკაჟუ,** კ ა ჟ უ (Anacardium occidentale), ხე *თუთუბოსებრთა* ოჯახისა. ბუნებრივად გვხვდება ტროპ. ამერიკაში, მოშენებულია სხვა ტროპ. ქვეყნებშიც. ა-ს ნაყოფი თხილისებრია, იჭმება. საჭმელად ვარგისია (უმად ან კომპოტში) მისი მსხვილი ხორციანი ყუნწიც (ცრუნაყოფი). თესლი შეიცავს ზეთს. ნაყოფის კანისაგან მზადდება მელანი, ამიტომ ა-ს „მელნის ხეს" უწოდებენ. მერქანი, რ-იც ცნობილია ა-ს ან თეთრი მაჰაგონის სახელით, მაღალი ღირსებისაა, იხმარება სადურგლო და სახარატო საქმეში. ა-გან მიიღება აგრეთვე გუმფისი. ზოგჯერ ა-ს უწოდებენ მელიასებრთა (Meliaceae) ოჯახის დასავლეთაფრიკულ ხეს კჰაიას (Khaya ivorensis), რ-ის მერქნისაგან მზადდება ჭურჭელი. ა. ცნობილია კაშუსა და ინდური თხილის სახელითაც.

*მ. სახოკია.*



აკანთო: მარცხნივ — მცენარე; მარჯვნივ — არქიტექტურული ორნამენტი.

**აკარაპიდოზი** ფ უ ტ კ რ ი ს ა, ა კ ა რ ო ზ ი, ა კ ა რ ი ო ზ ი, ტ კ ი პ ო ვ ა ნ ი დ ა ა ვ ა დ ე ბ ა, ფუტკრის ქრონიკული ინვაზიური დაავადება, რ-საც იწვევს ტკიპა Acarapis Woodi Rennie. ტკიპა ბინადრობს უმთავრესად ფუტკრის მკერდის პირველ წყვილ ტრაქეაში, ფრთის ფუძესთან, ძლიერი ინვაზიისას კი — მუცლის, მკერდის, ზოგჯერ თავის საჰაერო პარკებში. ავადმყოფი ფუტკრისაგან ა. ჯანმრთელს გადაედება უშუალო კონტაქტის დროს. ავადდება ფუტკრის თითქმის ყველა ჯიში. ა-იანი ოჯახი სუსტად ვითარდება, მისი პროდუქტიულობაც კლებულობს. ავადმყოფობა უფრო ხშირად ზამთრის მიწურულზე, გაზაფხულზე, იშვიათად ზაფხულში (ცივ ამინდში) ვლინდება და გარეგნულად ადვილი ამოსაცნობია — ფუტკარს აფრენა არ შეუძლია, ფრთები არასწორად აქვს დაწყობილი. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ე ნ ტკიპის საწინააღმდეგო აქროლადი პრეპარატებით (ეთერსულფონატი, ფოლბექსი და სხვ.). ეს ნივთიერებები ადამიანისათვის მავნეა და ამიტომ მათი ხმარებისას სიფრთხილეა საჭირო. მკურნალობას პერიოდულად იმეორებენ. პ რ ო ფ ი ლ ა ქ ტ ი კ ი ს ა თ ვ ი ს ავადმყოფი და საეჭვო ფუტკრები უნდა შემოწმდეს ვეტ. ლაბორატორიაში. ერთი დაავადებული ოჯახიც რომ აღმოჩნდეს, 5 *კმ* რადიუსში ყველა საფუტკრეს საეჭვოდ მიიჩნევენ და კარანტინს ადებენ.

**აკარიციდები** (ბერძნ. akari — ტკიპა და ლათ. caedo — ვკლავ), ტკიპების საწინააღმდეგო ქიმიური ბრძოლის საშუალებანი. მცენარეჭამია ტკიპების წინააღმდეგ უფრო ეფექტურია *ფოსფოროორგანული ინსექტიციდები* (მეტაფოსი, მეთილნიტროფოსი, ტრიქლორმეტაფოსი და სხვ.), კერძოდ, სისტემური *ინსექტიციდები* (ფოსფამიდი, მეთილმერკაპტოფოსი, ოქტამეთილი და სხვ.), რ-ებიც ხანგრძლივად იცავენ მცენარეს. კარგ შედეგს იძლევა აგრეთვე არომატული სპირტები, მჟავას ეთერები, სულფიდები, სულფონები, აზობენზოლი, ნიტროფენოლი, ფტორის ზოგიერთი ორგ. ნაერთი და გოგირდის პრეპარატები (დაფქული გოგირდი ან გოგირდ-კირის ნახარში). *იქსოდისებრი ტკიპების* წინააღმდეგ ხმარობენ ფოსფოროორგანულ და ქლოროორგანულ ინსექტიციდებს, კარბამინმჟავა ეთერებსა და სხვ.

*გ. გეგენავა.*




აკანთოცეფალები: ა — მამალი ჭია; ბ — ხორთუმი; გ — ხორთუმის კაუჭები.


სენეგალური აკაცია.

**აკაროზი** (Acaroses), მ ღ ე რ ი, ცხოველის ინვაზიური ქრონიკული დაავადება, რ-საც თან სდევს ქავილი და კანის ანთება. ემართება ცხენს, ხარ-ძროხას, ცხვარს, ღორს და სხვა ცხოველებს. ა-ს იწვევს პარაზიტი — ქავანა ტკიპა. ჯანსაღ ცხოველს გადაედება ან ავადმყოფთან უშუალო კონტაქტით, ან ავადმყოფი ცხოველის მოვლისას ნახმარი საგნებით. ვლინდება უმეტესად შემოდგომა-ზამთრის პერიოდში. მის გაჩენას ხელს უწყობს ჭუჭყიანი, ნესტიანი, ცივი და ბნელი სადგომები, ცხოველის ცუდი მოვლა და არასრულფასოვანი კვება. შედარებით ადვილად ავადდება მოზარდეული და გამხდარი ცხოველი. პირუტყვის სხეულზე პარაზიტი 4—6 კვირას ძლებს. კანში შეჭრილი ტკიპა ნერვულ დაბოლოებას აღიზიანებს, ეს ქავილს იწვევს, ქავილისგან კანი სქელდება, ელასტიკურობას კარგავს, ბალანი სცვივა; ამ დროს ფურისა და ცხვრის პროდუქტიულობა კლებულობს. ა-ს სხვადასხვაგვარად მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ე ნ: ცხენის სამკურნალოდ იყენებენ სპეც. აირსაკანს. სხვა ცხოველს მცირე დაზიანებისას უსვამენ მალამოს, რ-იც პარაზიტს კლავს. ა-ით მასობრივი დაავადებისას ან მისი პ რ ო ფ ი ლ ა ქ ტ ი კ ი ს მიზნით ცხოველებს ბანენ სპეც. მოწყობილ აბაზანაში, რ-შიც ასხამენ პარაზიტის საწინააღმდეგო ემულსიას (ჰექსაქლორანი, საპონი K, კრეოლინი და სხვ.), ამასთან ერთად დეზინვაზია უკეთდება ცხოველთა სადგომებს, მათი მოვლის საგნებს. მეურნეობა (ფერმა) ა-ის მხრივ კეთილსაიმედოდ ითვლება, თუ სამკურნ.-პროფილ. ღონისძიების ჩატარების შემდეგ 1 წლის განმავლობაში დაავადება არ განმეორდა.



აკეს სტატერი. ძვ. წ. III ს. კოლხური ოქროს მონეტა.

**აკაროლოგია** (ბერძნ. akari — ტკიპა და logos — მოძღვრება), ზოოლოგიის დარგი, რ-იც შეისწავლის *ტკიპებს*. ტკიპები ფართოდ არიან გავრცელებული და დიდი მნიშვნელობა აქვთ ბუნებასა და ადამიანის ცხოვრებაში. ცნობილია მათი 10 ათ-ზე მეტი სახეობა. გარდა სპეც. ა-ისა, რ-იც ტკიპებს წმინდა ზოოლ. თვალსაზრისით იკვლევს, განარჩევენ სამედ., ვეტ. და სას.-სამ. ა-ს. ეს დარგები სახავენ მავნე ტკიპების წინააღმდეგ ბრძოლისა და სასარგებლო სახეობათა დაცვის ღონისძიებებს.

**აკასი,** ქალაქი და ნავსადგური იაპონიაში (ჰიოგოს პრეფექტურა). გაშენებულია კ. ჰონსიუს სამხრ.-დას. ნაწილში, შიდა იაპონიის ზღვის ნაპირზე. 187 ათ. მცხ. (1968). რკინიგზის ბორნით უკავშირდება კ. ავაძის. თევზსარეწაო ცენტრი. სას.-სამ. მანქანათმშ., მოტორმშენებლობა, კვების, საფეიქრო (ბამბეულის ქსოვილები) მრეწვ., ქიმ. და საავტ. ქ-ნები. კუსტ. მრეწვ.; კურორტი ქ. კობეს მახლობლად.

**აკაურთა,** სოფელი ბოლნისის რ-ნში, მდ. მაშავერის მარცხ. მხარეს. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., არაქელი, ბექთაკარი, მუსოფრიანი, სენები, ტანძია, ქვემო გულავერი, ყარადაში, ძველი ქვეში). ზ. დ. 720 *მ*, ბოლნისიდან 12 *კმ*. რატევნის მეცხოველეობის საბჭ. მეურნ. სამმართველო. საშ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, მედპუნქტი. ა-შია მსხვილი თლილი კვადრებით ნაშენი ეკლესია (V—VI სს.), რ-საც აღმ-ით შვერილ-წახნაგოვანი აბსიდა აქვს. როგორც ჩანს, ეკლესიის ნავი სვეტებით იყო დანაწევრებული. შემორჩენილია რამდენიმე რელიეფური გამოსახულება.


აკაურთის ეკლესია. V—VI სს.

**აკაფა,** სოფელი აფხ. ასსრ სოხუმის რ-ნში (კელასურის სოფსაბჭო), მდ. კელასურის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ 200 *მ*, შავი ზღვიდან 10 *კმ*, სოხუმიდან 12 *კმ*. კელასურის ნ. ბარათაშვილის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა, მეჩაიეობა, მეხილეობა, მეცხოველეობა, მესიმინდეობა). საშ. სკოლა სოფ. კელასურში (1 *კმ*). ამბულ., ბ-კა.

**აკაცია** (Acacia), მცენარეთა გვარი *მიმოზისებრთა* ოჯახისა. უმეტესად ეკლიანი ხეებია. გვხვდება ორივე ნახევარსფეროს ტროპიკებსა და სუბტროპიკებში. ცნობილია 750-მდე სახეობა. მათგან ნახევარზე მეტი გავრცელებულია ავსტრალიაში (იქ ა. ეროვნ. ემბლემაა), ნაწილი კი — აფრიკასა და ამერიკაში. საქართვ. შავი ზღვის სანაპიროზე შემოტანილია ლეგა ა. (A. dealbata), *აბანოზის აკაცია* (A. melanoxylon) და სხვ.; ა. იზრდება მშრალ უდაბნოებსა (მექსიკა, ავსტრალია) და ჭარბტენიან ადგილებში (ინდოეთი, მადაგასკარი). წყვილფრთისებრ-რთული ფოთლები მორიგეობით აქვს განლაგებული. მრავალ სახეობას (უმთავრესად ავსტრალიურს) ფოთლის ფირფიტა არ უვითარდება და ფოტოსინთეზის ფუნქციას ფოთოლივით გაფართოებული ყუნწი, ე. წ. ფილოდიუმი ასრულებს. სხვა სახეობებს აქვს ეკლებად გარდაქმნილი თანაფოთლები. ა-ის წვრილ-წვრილი, თეთრი, მოყვითალო ან ნარინჯისფერი ყვავილები საგველად ან მტევნად არის შეკრებილი. ნაყოფი პარკია. ა-ს როგორც სწრაფმზარდ მცენარეს რგავენ ფერდობების გატყიანებისა და ქალაქების გამწვანებისათვის, მის მერქანს კი იყენებენ ავეჯის წარმოებაში. სენეგალური ა-გან (A. senegal) იღებენ გუმიარაბიკს. ცნობილია აგრეთვე *აბრეშუმა აკაცია* (ალბიციის გვარის ხე), თეთრი ანუ *ცრუაკაცია* (რობინიის გვარისა) და ე. წ. ყვითელი ა. (*უძრახელას* გვარის ბუჩქი).

**„აკაჰატა“** („წითელი დროშა“), იაპონური ყოველდღიური გაზეთი, იაპ. კომპარტიის ცენტრ. ორგანო. გამოდის 1928 თებერვლიდან ტოკიოში. 1946 იანვრამდე ეწოდებოდა „სეკი“. ტირაჟი — 500 ათ-ზე მეტი, საკვირაო გამოშვებისა — 1900 ათ. ცალი (1973).

**აკე,** ა კ ო, კოლხეთის მეფე ძვ. წ. III ს-ში.

**აკეთი,** ლანჩხუთის რ-ნის სოფლების *ზემო აკეთისა* და *ქვემო აკეთის* ძვ. სახელწოდება.

**აკერმანის კონვენცია 1826,** რუსეთ—ოსმალეთის შეთანხმება, ხელმოწერილია ქ. აკერმანში (ახლანდ. ქ. ბელგოროდ-დნესტროვსკი, ოდესის ოლქი) 25 სექტ. (7 ოქტ.). XIX ს. 20-იან წლებში, მას შემდეგ, რაც ოსმალეთმა დაარღვია შავი ზღვის სრუტეების ზონაში თავისუფალი სავაჭრო ნაოსნობისა და 1812 ბუქარესტის საზავო ხელშეკრულების მუხლები სერბიისა და დუნაის სამთავროების შესახებ, ხოლო რუსეთმა მხარი დაუჭირა ბერძნების განმათ. ბრძოლას, რუსეთ-ოსმალეთის ურთიერთობა გამწვავდა. 1826 წ. 5(17) მარტს რუსეთმა მოსთხოვა ოსმალეთს, ბუქარესტის ზავის პირობების შესრულება და ახალი ხელშეკრულების დასადებად რწმუნებულების დანიშვნა. 1826 წ. 1(13) ივლ. დაიწყო მოლაპარაკება. 1826—28 რუსეთ-ირანის ომში ირანის დროებითი წარმატებებით იმედმიცემული ოსმალეთის დიპლომატია აჭიანურებდა მოლაპარაკებას, მაგრამ შამქორსა და განჯასთან ირანის ჯარის დამარცხების შემდეგ (1826 სექტ.) იძულებული გახდა ხელი მოეწერა ა. კ-თვის, რ-ის თანახმად, რუსეთს გადაეცა სოხუმი, რედუტ-კალე (ყულევი) და ანაკლია. სასაზღვრო ხაზად დაწესდა მდ. დუნაი. რუსეთის სავაჭრო ფლოტს ოსმალეთის ტერიტ. წყლებში თავისუფალი ნაოსნობის უფლება მიეცა, ხოლო რუს ვაჭრებს — ოსმანთა იმპერიის მთელ ტერიტორიაზე დაუბრკოლებელი ვაჭრობისა. დუნაის სამთავროებში 6 თვეში უნდა აღდგენილიყო თვითმმართველობა, სერბიას უნდა მინიჭებოდა შინაგანი მმართველობის თავისუფლება, დაჰბრუნებოდა წართმეული ოლქები და სხვ. ა. კ-ის შედეგად ბალკანეთში გაძლიერდა რუსეთის გავლენა.

*ლიტ.*: Ф а д е е в А. В., Россия и Восточный кризис 20-х годов XIX в., М., 1958.

**აკეს სტატერი,** კოლხეთში მოჭრილი ოქროს მონეტა (ძვ. წ. III ს.). მხატვრ. და ტექნ. შესრულებით არ ჩამოუვარდება პროტოტიპს — ლისიმაქეს სტატერებს. წონა — 8,45 გ. მონეტის შუბლზე გამოსახულია ალექსანდრე მაკედონელის პროფილი, ზურგზე — ქალღმერთი ათენა და ბერძნული წარწერა Basileos Aku — აკე მეფისა. კოლხეთის მეფის სახელი — აკე სხვა წყაროებით უცნობია. ცნობილია ორი ასეთი სტატერი, ორივე ძველი კოლხეთის ტერიტორიაზეა აღმოჩენილი. ტრაპიზონის მიდამოებში ნაპოვნი ა. ს. დაცულია პარიზის მედლების კაბინეტში, ხოლო წულუკიძის რ-ნის სოფ. კინჩხაში ნაპოვნი მონეტა — ს. ჯანაშიას სახ. საქ. სახელმწ. მუზეუმში.

*ლიტ.*: კ ა პ ა ნ ა ძ ე დ., ქართული ნუმიზმატიკა, თბ., 1969; მ ი ს ი ვ ე, Новые материалы к изучению статеров царя Аки, «Вестник древней истории», 1948, № 1; მ ი ს ი ვ ე, О достоверности имени, выбитого на статере базилевса Аки, იქვე, 1949, № 1; Х а р к о А. П., Существовал ли царь Akes?, იქვე, 1948, № 2. *დ. კაპანაძე.*

**აკვავივა** (Aquaviva) კლაუდიო (14. IX. 1543, ატრი, — 31.I. 1615, რომი), *იეზუიტების* ორდენის მოღვაწე. *ლოიოლას* თანამებრძოლი და მისი საქმის განმგრძობი. ა-ს 34-წლიანი მმართველობის ხანაში ორდენი დიდად გაძლიერდა (10 ათ. წევრი). ა. რამდენიმე მნიშვნელოვანი თხზულების ავტორია. დიდ ყურადღებას უთმობდა იეზუიტ მისიონერთა მოღვაწეობას სხვა ქვეყნებში, მ. შ. საქართველოში. მოქვიდან გაგზავნილი (1615. 2. V) წერილით ლ. *გრანჟე* ა-ს სამეგრელოში თავისი მისიონერული მოღვაწეობის ამბებს მოახსენებს.

*ლიტ.*: თ ა მ ა რ ა შ ვ ი ლ ი მ., ისტორია კათოლიკობისა ქართველთა შორის..., ტფ., 1902, თ. 6, გვ. 135—142.

**აკვალანგი** (ლათ. aqua — წყალი და ინგლ. lung — ფილტვი), წყალქვეშ სასუნთქი ავტონ. აპარატი. აკვალანგისტი ჰაერს ავტომატურად იღებს ზურგზე მორგებული შეკუმშული ჰაერით სავსე ბალონებიდან. ა. 1943 გამოიგონეს ფრანგებმა ჟ. ი. კუსტომ და ე. განიანმა. მას ფართოდ იყენებენ *წყალქვეშა სპორტში*, მაშველი სამუშაოების, წყალქვეშა გამოკვლევებისას და სხვა დროს. ა-ით წყალში ყოფნა შეიძლება რამდენიმე წუთიდან ერთ საათამდე იმისდა მიხედვით, თუ რა სიღრმეზე ჩადის ადამიანი. ჩასასუნთქ ჰაერში შეკუმშული აზოტის ნარკოტიკული მოქმედების გამო 40 *მ*-ზე ქვემოთ ჩასვლა არ არის რეკომენდებული.

**აკვამარინი** (ლათ. aqua — წყალი, marina — ზღვისა), ზღვის წყლისფერი მინერალი. *ბერილის* (ბივრილის) გამჭვირვალე სახესხვაობა (შეიძლება იყოს ცისფერი, ბაცი მწვანე, მომწვანო ცისფერი, მონაცრისფრო ცისფერი). შეიცავს სხვადასხვა მინარევს. ძვირფასი ქვაა. არის პეგმატიტებსა და გრეიზენებში.

**აკვამეტრია** (ლათ. aqua — წყალი და ბერძ. metreō — ვზომავ), სხვადასხვა ნივთიერებაში წყლის რაოდენობის განსაზღვრის მეთოდი.

**აკვანება,** VI—VII სს. ქართ. ხუროთმოძღვრების ძეგლი ქვემო ქართლში, ბოლნისის რ-ნში; დარბაზული ეკლესია, რ-საც



აკვანება. VI—VII სს.

სამხრეთიდან ევგტერი აქვს მიშენებული. ნაგებია თლილი ქვის ზუსტი წყობით. შემკულია რელიეფებითა და ჩუქურთმებით.

**აკვანი** (მეგრული არკვანი, სვანური აკავანი), ჩვილის საწოლი. ძველთაგან გავრცელებული ევროპა-აზიის ზოგიერთ ხალხებში. ა. არის სარწევი ან საქანებელი. სარწევს საგოგავები აქვს, საქანებელი კი თოკებზეა ჩამოკიდებული. ა-ის პრიმიტ. სახეობაა ე. წ. ხ ო ჭ ი ჭ ი — საგებლიანი ფიცარი. ნამდვილ ა-ში ჩაწვენამდე ჩვილს ხოჭიჭში აკრავდნენ, ზოგჯერ კი ზანდურის (პურეულის) ღეროებში ახვევდნენ და არტახებით ძნასავით კრავდნენ. ამგვარ საწოლს ფ ი რ ც ხ ი ერქვა. საქართველოში გავრცელებული ჩვეულებრივი სარწევი ა-ის მოწყობილობაში შედის ნალი, საბანი, მუხლთბალიში, საფერხები, სამხრეულები, საბეჭურები, არტახები და სხვ. ლეიბში სათანადო ადგილზე ამოჭრილ ჰიგიენურ ნახვრეტში უყრიან შიბაქს ან აფენენ ბუერის, აწლის, ღოლოს სუფთა ფოთლებს.

ავი თვალისაგან ბავშვის დასაცავად, ხალხური ჩვეულების მიხედვით, ა-ზე კიდებდნენ ავგაროზებს. უშვილობის ან ბავშვის ავადმყოფობის დროს ხატს პატარა აკვანს სწირავდნენ.

*ლიტ.*: ბ ა რ დ ა ვ ე ლ ი ძ ე — ლ ო მ ი ა ვ., ბავშვის დაბადებასთან დაკავშირებული რიტუალი მთიან ქართლში, «საქართველოს მუზეუმის მოამბე» 1928, ტ. 4; მ ა ჭ ა ვ ა რ ი ა ნ ი ე., ბავშვის მოვლა-აღზრდის წესები მთიულეთში, იქვე, 1957, ტ. 19A და 21B.

*გ. ჩიტაია.*

**აკვარელი** (ფრანგ. aquarelle<იტალ. acquerello<ლათ. aqua — წყალი), წყალში გასახსნელი საღებავი, რ-საც ჩვეულებრივ მცენარეულ წებოსაც ურევენ; ასეთი საღებავით დახატული სურათი. გაუმჭვირვალე ა. (თეთრაშერეული, იხ. *გუაში*) ცნობილი იყო ძვ. ეგვიპტეში, ანტიკ. სამყაროში, შუა საუკ. ევროპასა და აზიაში. წმინდა (თეთრაშეურეველი) ა-ის ფართო გამოყენება იწყება XV ს-იდან. მისი ძირითადი თვისება — გამჭვირვალობა და ფერის სიწმინდე საშუალებას აძლევს მხატვარს, გაითვალისწინოს მასალის (უმთავრესად ქაღალდი, ზოგჯერ აბრეშუმი ან სპილოს ძვალი) ტონი და ფაქტურა, რის წყალობითაც კოლორიტი განსაკუთრებულ სიმსუბუქესა და სინაზეს იძენს. ა-ში შერწყმულია თავისებურებანი ფერწერისა (ტონის მრავალფეროვნება, ფორმისა და სივრცის ფერით გამოსახვა) და გრაფიკისა (ქაღალდის აქტიური როლი გამოსახულების შექმნისას). ა. შეიძლება იყოს მონოქრომული: *სეპია* (ყავისფერი საღებავი), *ბისტრი*, „შავი ა.“, *ტუში*. ფუნჯით შესრულებულ ა-ში ხშირად ცალკეულ დეტალებს კალმით ან ფანქრით ხატავენ. XV—XVII სს-ში ა-ს იყენებდნენ უმთავრესად სურათებისა და ფრესკების ესკიზების, ნახაზებისა და გრავიურების შესაფერადებლად (ა-ს ეს დანიშნულება ახლაც შემორჩა არქიტ. ნახაზებში). თანდათანობით ა-ით ფერწერამ დამოუკიდებლობა მოიპოვა. ცნობილია ა. დიურერის, ჰოლანდ. და ფლამანდ. მხატვართა ა-ით შესრულებული პეიზაჟები. XVIII ს-ში ჩნდებიან პროფ. აკვარელისტები ინგლისში (ა. და ჯ. რ. კოზენსები, თ. გერტინი და სხვ.), საფრანგეთში (ო. ფრაგონარი, ი. რობერი), რუსეთში (თ. ალექსეევისა და მ. ივანოვის პეიზაჟები). ფორმის მატერიალურობისა და პლასტიკურობის გადმოცემისკენ სწრაფვამ XIX ს. II ნახ. იტალიაში წარმოშვა მკვრივი, მრავალფენოვანი ა-ით ფერწერა მშრალ ქაღალდზე, რ-თვისაც დამახასიათებელია ქაღალდის თეთრი ფონისა და ფერების კონტრასტები, ფერადოვანი ჩრდილნათელი. ამ მანერით მუშაობდნენ კ. ბრიულოვი და ა. ივანოვი. თავისებურია პ. სოკოლოვის ა-ით შესრულებული პორტრეტების ტექნიკა. XIX ს-ში ა-ს მიმართეს სხვადასხვა ქვეყნისა და სკოლის მხატვრებმა (ე. დელაკრუა, ო. დომიე, პ. გავარნი, ა. მენცელი, ი. რეპინი, ვ. სურიკოვი, მ. ვრუბელი, უ. ტერნერი, ჯ. ს. კოტმენი, რ. პ. ბონინგტონი, უ. კელოუ და სხვ.). XIX ს. ბოლოსა და XX ს. დასაწყისში ა-ს ხშირად ხმარობენ თეთრასთან, გუაშთან, ტემპერასთან, პასტელთან და სხვ. საღებავთან შერევით (ა. სეროვი, „*მირ ისკუსსტვას*“ წარმომადგენლები).

საბჭ. ა-თვის დამახასიათებელია ტექნიკისა და ჟანრის მრავალფეროვნება, ტონალურ გადასვლათა სირბილე (ვ. ლებედევი, ნ. კუპრიანოვი, ნ. ტირსა, კუკრინიკსები, პ. კონჩალოვსკი, ა. ფონვიზინი და სხვ.).

ქართველი მხატვრებიდან აღსანიშნავია გ. გაბაშვილის, ს. მაისაშვილის, ვ. ჯაფარიძის და სხვ. ა-ები.

ილუსტრაცია — იხ. ჩანართი I—II, გვ. 256.

**აკვარიდები**, მეტეორული ნაკადები, რ-თა *რადიანტები* მერწყულის თანავარსკვლავედშია. ამა თუ იმ ვარსკვლავთან რადიანტების სიახლოვის მიხედვით განარჩევენ: η — ა-ს, რ-თა წარმოშობა უკავშირდება *ჰალეის კომეტას*, δ— ა-ს, და სხვ.

**აკვარიუმი** (ლათ. aquarium<aqua — წყალი), 1. მინისკედლებიანი ან მთლიანი მინის ჭურჭელი, რ-შიც წყლის ცხოველებსა და მცენარეებს აშენებენ. ა. შეიძლება სულ სხვადასხვა ფორმისა და ზომის იყოს იმისდა მიხედვით, თუ როგორია საავარიუმო ობიექტის დანიშნულება და შენახვის პირობები. თევზების არსებობისათვის ა-ში აუცილებელია ჟანგბადისა და სათანადო მარილთა ხსნარის დამატება. ჟანგბადით წყლის გასამდიდრებლად ა-ში წყალმცენარეებს ათავსებენ და დღე-ღამეში 10—12 *სთ* ანათებენ. სინათლეზე მცენარეები ითვისებენ *აკვარიუმის თევზების* მიერ გამოყოფილ ნახშირორჟანგს, შეიწოვენ წყლის ორგ. და არაორგ. ნივთიერებებს და, თავის მხრივ, გამოყოფენ ჟანგბადს. ა-ის ფსკერი უნდა სუფთავდებოდეს დაგროვილი ნარჩენებისაგან, კედლები იწმინდებოდეს და ჭურჭელს წყალი ემატებოდეს. გრუნტად უმჯობესია კარგად გარეცხილი მდინარის ქვიშა. მცენარეებიდან ა-ში ამრავლებენ *სალვინიას*, წყლის სალათას, *ელოდეას*, *ფრთაფოთოლას*, *ვალისნერიას*, *ისარას* და სხვ.; ა. ზრდის ოთახში ჰაერის ტენიანობას.

2. სპეც. დაწესებულება ზღვისა და მტკნარი წყლის ფაუნისა და ფლორის წარმომადგენელთა შესანახად, შესასწავლად და სადემონსტრაციოდ. ასეთი ა-ის მოწყობა დაიწყეს XIX ს-ში (სევასტოპოლი, 1871; ნეაპოლი, 1872). ზღვის ზოგიერთ ა-ს ო კ ე ა ნ ა რ ი უ მ ს უწოდებენ. საკმაოდ კარგად გამართული და მრავალი ცხოველით დასახლებულია *ბათუმის აკვარიუმი*.

**აკვარიუმის თევზები**, თევზების სახეობები, რ-ებსაც ზოოპარკის, სამეცნ. დაწესებულების, სკოლისა და მოყვარულთა აკვარიუმებში აშენებენ. ა. თ. ბუნებაში უმეტესად სუბტროპ. და ტროპ. წყლებში ბინადრობენ. ამიტომ აკვარიუმის წყალი ოთახის ტემპ-რისა უნდა იყოს. ზღვის თევზების აკვარიუმში შენახვა საკმაოდ ძნელია. უმრავლესობა პატარა ზომისაა. აქვს მკვეთრი შეფერილობა, სხეულის ნაირგვარი, ზოგჯერ უცნაური აღნაგობა. ა. თ-ა ჩვეულებრივი *ოქროს თევზი*, ტელესკოპი, გურამი, დანიო, კალიქთისი, მაკროპოდი, ბარბუსი, ბადისი, სკალიარი, გუპია, ქარაცინუსი, *ქორჭილა*, *გოჭალა*, ზემოთურა, მარდულა, *გამბუზია* და სხვ; ა. თ-ზე დაკვირვებას გარკვეული შემეცნებითი მნიშვნელობა აქვს, განსაკუთრებით მოსწავლეებისათვის. ზოგიერთ ა. თ-ზე ატარებენ გენეტ. ცდებს. შორეული ჰიბრიდიზაციის შედეგად მიღებულია ა. თ-ის მრავალი ახალი ჯიში. იხ. აგრეთვე *აკვარიუმი*.

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 145.

**აკვარიძვა**, სოფელი აფხ. ასსრ გალის რ-ნში (რეფოშეშელეთის სოფსაბჭო). ზ. დ. 75 *მ*, შავი ზღვიდან 11 *კმ*, გალიდან 10 *კმ*; ხუმუშქურის ჩაის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა სოფ. ხუმუშქურში (0,5 *კმ*).




აკვალანგი: 1. თავთასმა; 2. სამაგრი ღვედები; 3. შეკუმშული ჰაერის ბალონები; 4. სასუნთქი ავტომატი.



ქართული აკვანი. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმი. თბილისი.

**აკვასკვეშა**, სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (ზვანდრიფშის სოფსაბჭო), მდ. ხიფსთის ნაპირზე. ზ. დ. 130 *მ*, შავი ზღვიდან 8 *კმ*, გუდაუთიდან 18 *კმ*. ზვანდრიფშის კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა სოფ. ზვანდრიფშში (4 *კმ*).

**აკვასკია**, სოფელი აფხ. ასსრ ოჩამჩირის რ-ნში (გუფის სოფსაბჭო), მდ. ღალიძგის მარჯვ. ნაპირზე. რკინიგზის სადგური ოჩამჩირე — ტყვარჩელის ხაზზე. ზ. დ. 90 *მ*, შავი ზღვიდან 10 *კმ*, ოჩამჩირიდან 11 *კმ*. კოლ-ბა „აფსნი“ (მეჩაიეობა). რვაწლ. სკოლა, კლუბი, მედპუნქტი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**აკვატინტა** (იტალ. acquatinta<acquaforte — ოფორტი და tinto — შეფერადებული, ტონირებული), *გრავიურის* ერთ-ერთი სახე — ასფალტის ან კანიფოლის ფხვნილით დაფარულ ლითონის ფირფიტაზე მჟავათი ამოჭმის შედეგად მიღებული ანაბეჭდი. ქმნის ტონირებული ნახატის შთაბეჭდილებას. იყენებენ ფერად ბეჭდვაშიც. შტრიხოვან *ოფორტთან* შეხამებული ა. ტონისა და ფაქტურის სიმდიდრით გამოირჩევა. გვხვდება აგრეთვე „სუფთა“ ა., რ-შიც ოფორტის შტრიხები არ არის გამოყენებული (ფ. *გოიას* გრაფიკული სერიის „კაპრიჩოს“ ზოგიერთი ფურცელი).



ფ. გ ო ი ა. «ფერი ფერსა...» აკვატინტა. სერია «კაპრიჩოს» ფურცელი. 1794 — 1797 წწ.

**აკვატორია** (ლათ. aqua — წყალი, territorium — ტერიტორია), დადგენილ საზღვრებში მოქცეული ზღვის ან პორტის სივრცე, ჩვეულებრივ საზღვაო პორტის წყლის ნაწილი — ნავსაყუდელი.

**აკვალა**, აფხ. ასსრ გალის რ-ნის სოფლების *პირველი აკვალისა* და *მეორე აკვალის* ძვ. სახელწოდება.



ათონის ივერთა მონასტრის აკვედუკი.



აკვედუკი სეგოვიის მახლობლად.



აკვინკუმი. ჭრაქი. თიხა (16,7 სმ). აკვინკუმის მუზეუმი.



აკვინკუმი. ნემესიდა-ფორტუნა (102 სმ). აკვინკუმის მუზეუმი.

**აკვედუკი** (ლათ. aquaeductus<aqua— წყალი და duco — მიმყავს), წყალსატარი (არხი, მილი), რ-ითაც წყალი თვითდინებით მიემართება დასახლებული პუნქტებისაკენ, სარწყავი და ჰიდროენერგეტ. სისტემებისაკენ. ა-ს უწოდებენ აგრეთვე წყალსატარის ნაწილს — მდინარეზე, ხევზე ან გზაზე წყლის გადასაყვან ხიდურ ნაგებობას (ხიდ-ა., ბელღარი). წყალსატარის ტიპის მიხედვით ხიდ-ა-ზე შეიძლება განლაგდეს დიდი დიამეტრის მილსადენები, ღია თუ დახურული ღარები ან არხი (ხიდ-არხი). აღმ. ქვეყნებში ა-ებს აშენებდნენ ძვ. წ. II ათასწლეულიდან, საბერძნეთში — ძვ. წ. VII ს-იდან, ნაწილობრივ შემონახულია ქ. რომის ა-ები (ძვ. წ. IV ს.), რ-თა საერთო სიგრძე იყო 436 *კმ*. აქედან 55 *კმ* ხიდ-ა-ები ყოფილა. ცნობილია ა. „აპიუსის · წყალი" („Aqua Appia"), რ-იც ძვ. წ. 312 აპიუს კლავდიუსმა გაიყვანა. რომაული არქიტექტურის ბრწყინვალე ნიმუშებად არის აღიარებული რომაელების მიერ გალიაში (დღევანდელ საფრანგეთში), ნიმის მახლობლად, აგებული ა. „პონ-დიუ-გარი" (ძვ. წ. I ს.), ამჟამად მოქმედი ა. სეგოვიის მახლობლად (ახ. წ. II ს., ესპანეთი). ცნობილია აგრეთვე ბურგასის ა. კონსტანტინოპოლთან (VI ს.). მოგვიანებით ა-ები ააშენეს ესპანეთში, საფრანგეთსა და იტალიაში. თანამედროვე ა-ს აგებენ ბეტონის, რკინაბეტონისა და ლითონისაგან, იშვიათად — ხისგან.

**აკვიატებული მდგომარეობა,** ავადმყოფური აზრი, წარმოდგენა, მოქმედება, სწრაფვა, შიში, ეჭვი, რ-იც ადამიანის ფსიქიკაში მისგან დამოუკიდებლად და მისი სურვილის წინააღმდეგ ჩნდება. ავადმყოფი გრძნობს მათ უსაფუძვლობას, უაზრობას (განსხვავებით ბოდვითი იდეებისაგან), ცდილობს განთავისუფლდეს ამ მდგომარეობიდან, მაგრამ ან არ შეუძლია, ან ძალიან უჭირს მისი დაძლევა. ხანმოკლე ა. მ. გადაღლის შედეგად შეიძლება ჯანმრთელ ადამიანსაც განუვითარდეს. ა. მ. სხვადასხვა ფსიქიკური და ნერვული დაავადების, განსაკუთრებით ნევროზის მყარი ავადმყოფური ნიშანია. ა. მ. სხვადასხვაგვარად ვლინდება. აკვიატებულ იდეებს განეკუთვნება ავადმყოფური ყოყმანი, ეჭვიანობა, რაიმე მოვლენის აკვიატებული გახსენება — ონომატომანია, დათვლის დაუძლეველი სურვილი — არითმომანია, ლანძღვა-გინების აკვიატებული მოთხოვნილება — კოპროლალია და სხვ; აკვიატებულ შიშთაგან აღსანიშნავია გაშლილი სივრცის შიში — აგორაფობია, დახურული სივრცის შიში — კლაუსტროფობია, სიმაღლის შიში — აკროფობია, წვეტიანი საგნების შიში — აიქმოფობია, გაბინძურების შიში — მიზოფობია, განუკურნებელი სენით დასნეულების შიში — ნოზოფობია (კიბოთი დასნეულების შიში — კანცეროფობია, ათაშანგით დასნეულების შიში — სიფილოფობია და სხვ.), სიმარტოვის შიში — მონოფობია, სიკვდილის შიში — თანატოფობია, აკვიატებული შიშის აღძვრის შიში — ფობოფობია, ღამის შიში — ნიქტოფობია და სხვ. აკვიატებული მოქმედებიდან ყველაზე ხშირია წერის (მთხზველობის) ავადმყოფური სურვილი — *გრაფომანია*, ავადმყოფური მიდრეკილება ქურდობისადმი სრულიად უანგაროდ — *კლეპტომანია*, საზ. ადგილებში გაშიშვლების გარდაუვალი სურვილი — ექსჰიბიციონიზმი, ფრჩხილების აკვიატებული კვნეტა — ონიქოფაგია და სხვ.; მკურნალობენ ძირითად დაავადებას.

**აკვილიუსი** (Aquilius) მანიუს, რომაელი პოლიტ. მოღვაწე, ძვ. წ. 101-იდან კონსული. ჩაახშო სიცილიის მონათა მეორე აჯანყება (104—101). 100—99 სიცილიას მართავდა როგორც პროკონსული. მონაწილეობდა *მითრიდატე VI ევპატორის* წინააღმდეგ ომში. 88 რომაელები დამარცხდნენ, ხოლო ა. ტყვედ ჩავარდა და წამებით მოკლეს.

**აკვინკუმი** (Aquincum), რომის იმპერიის დროინდელი ქალაქი ახლანდ. უნგრეთის ტერიტორიაზე, ბუდაპეშტის მახლობლად. დაარსდა (ძვ. წ. 10) როგორც რომაული სამხედრო ბანაკი კელტ.-ილირიული მოდგმის ტომების ერავისკების ტერიტორიაზე. 107 ა. რომაული პროვინციის — ქვემო პანონიის მთავარ ქალაქად იქცა. V ს. დამდეგიდან როგორც ქალაქი აღარ იხსენიება. არქეოლ. გათხრები აქ 1775 დაიწყო და ხანგამოშვებით დღემდე გრძელდება. აღმოჩენილია საცხოვრებელ ნაგებობათა მთელი წყება, მოკირწყლული ქუჩები, ტაძრები, ამფითეატრი, კერძო და საზ. დანიშნულების აბანოები, მეთუნეთა უბანი, დახურული ბაზარი, წყალსადენი (სასმელი და სამკურნალო წყლისათვის) და სხვ. საგანგებოდ აღსანიშნავია ქვემო პანონიის მმართველის სასახლე, მისი მოზაიკური იატაკი.

**აკვიტანია** (ლათ. Aquitania), ისტ. ოლქი თანამედროვე სამხრ.-დას. საფრანგეთში. პირველად იხსენიებს იულიუს კეისარი (ძვ. წ. I ს.) როგორც გალიის ნაწილს (ტერიტ. პირენესა და მდ. გარონას შორის). ძვ. წ. 56-იდან, როცა ა. იულიუს კეისარმა დაიპყრო, იგი რომის პროვინცია გახდა, *ავგუსტუსის* მმართველობის დროს ა. საიმპერატორო პროვინციად გამოცხადდა, ხოლო IV ს. დიოკლეტიანეს რეფორმების შედეგად დაიყო 3 პროვინციად: ა. I, ა. II და ნოვემპოპულანა ანუ ა. III (დედაქალაქები: ბურჟი, ბორდო, ოზი). V ს. დამდეგს ა. ვესტგუთებმა დაიპყრეს და დააარსეს ტულუზის სამეფო (419). 507 *ხლოდვიგმა* დაიპყრო და ფრანკების სახელმწიფოს შეუერთა. VII ს. II ნახ. და VIII ს. დამდეგს გაერთიანებული ა. სუსტად გერმანიზებული და თითქმის დამოუკიდებელი საჰერცოგო იყო. 769 *კარლოს დიდმა* ა. კაროლინგების ვასალურ სამეფოდ აქცია, ხოლო 877 ა. კვლავ საჰერცოგო გახდა. პუატიელთა დინასტიის მმართველობის ხანაში 987—1137 ა-მ ეკონ. და კულტ. განვითარების მაღალ დონეს მიაღწია. 1137, როცა მისი უკანასკნელი ჰერცოგის ასულმა ალიენორ აკვიტანიელმა საფრ. მეფე ლუი VII -თან იქორწინა, ა. საფრ. მეფის სამფლობელოს შეუერთდა, ხოლო 1154-იდან ინგლისს ეკუთვნოდა (მას შემდეგ, რაც ალიენორ აკვიტანიელი ცოლად გაჰყვა *ჰენრი II პლანტაგენეტს*), 1453 კი საბოლოოდ დაუბრუნდა საფრანგეთს. XIII ს-იდან ა-ს გიენი ეწოდება.

**აკვიტანიის დაბლობი,** დაბლობი საფრანგეთში, იგივეა, რაც *გარონის დაბლობი.*

**აკიბის ქედი,** მდ. ღალიძგის ზემო დინების და მდ. ენგურის აუზების წყალგამყოფი ქედი. ჩრდ-ით გადაჭიმულია მდ. ლარაკვაკვამდე (ენგურის მარჯვ. შენაკადი), სამხრ-ით — მდ. ოქუმის სათავეებამდე. უმაღლ. მწვერვალია აკიბა (2811 *მ*). აგებულია ძირითადად იურული პორფირიტებით. რელიეფი ძლიერ დანაწევრებულია. თხემურ ზოლში ალპ., ქვემოთ კი სუბალპ. მდელოებია, უფრო დაბლა წიწვიანი და ფართოფოთლიანი ტყეებია.

**აკიმოვი** ნიკოლოზ პავლეს ძე [3 (16). IV. 1901, ხარკოვი, — 6. IX. 1968, მოსკოვი)], რუსი რეჟისორი და მხატვარი. სსრკ სახ. არტისტი (1960), პროფესორი (1960). 1922-იდან მოღვაწეობდა თეატრში; თავდაპირველად თეატრალური მხატვარი იყო, 1929-იდან კი — რეჟისორიც. 1935—49 და 1955—68 მუშაობდა ლენინგრ. კომედიის თეატრის მთავარ რეჟისორად. როგორც მხატვარმა გააფორმა ივანოვის „ჯავშნოსანი 14—69", აფინოგენოვის „შიში" (1927, 1931; ლენინგრ. დრამის თეატრი), ლავრენიოვის „რღვევა", შილერის „ვერაგობა და სიყვარული" (1927, 1930; ვახტანგოვის სახ. თეატრი), ტრენიოვის „ლიუბოვ იაროვაია", კრონის „ფლოტის ოფიცერი" (1939, 1945; სამხატვრო თეატრი) და სხვ. სპექტაკლები. დადგა და მხატვრულად გააფორმა ლენინგრადის კომედიის თეატრში: ლოპე დე ვეგას „ვალენსიელი ქვრივი" (1939), შექსპირის „მეთორმეტე ღამე" (1938, 1964), შვარცის „დრაკონი" (1962), ბაირონის „დონ ჟუანი" (1963) და სხვ., ხოლო ლენინგრ. ლენსოვეტის სახ. თეატრში — სალტიკოვ-შჩედრინის „აჩრდილები" (1953), სუხოვო-კობილინის „საქმე" (1955).

ა-ის სპექტაკლებმა, რ-ებიც გამოირჩეოდა აზრის სიღრმით, სატირული მახვილგონიერებით, დახვეწილი მხატვრული ფორმითა და ჭეშმარიტი თეატრალურობით, დიდი წვლილი შეიტანა საბჭ. კომედიის განვითარებაში. ა-ს ეკუთვნის დაზგური ფერწერისა და გრაფიკული ნამუშევრები, სათეატრო აფიშები, წიგნის ილუსტრაციები, დაჯილდოებულია 3 ორდენით.

*თხზ*.: Не только о театре, М.—Л., 1966.

*ლიტ*.: Эткинд М., Акимов—художник, Л., 1960.

**აკინაკი** (ბერძნ akinakēs), მოკლე (40—60 *სმ*) ორლესული მახვილი. ხმარობდნენ ძვ. წ. I ათასწლ. შუა ხანებსა და მეორე ნახ-ში, უმთავრესად ირანელები და სკვითები. გავრცელებული იყო კავკასიაშიც. ა-ის ვადა გულის ფორმისა იყო, კოტას თავი — ბრტყელი ან ნახევარმთვარისებრი. იკიდებდნენ სარტყელზე, მარჯვენა მხარეს.

**აკინეზია** (ბერძნ. a — უარყ. ნაწ. და kinēsis — მოძრაობა), ნებისმიერი მოძრაობის უნარის დაკარგვა დამბლის, სახსართა უმოძრაობის (*ანკილოზი*) ან ტკივილის შედეგად. ფსიქოგენური ა. შეიძლება იყოს ისტერიის ან *აკვიატებული მდგომარეობის*, კერძოდ შიშის, ერთ-ერთი გამოვლინება.

**აკინი,** სახალხო მგოსანი, მომღერალ-იმპროვიზატორი ყაზახეთსა და ყირგიზეთში. ხალხური სიმღერების შემსრულებელ ჟირშისაგან განსხვავებით, ა. თვითონ თხზავს ლექსებს, უწყობს ჰანგს და ამღერებს დომბრაზე. ა-ები დადიოდნენ აულიდან აულში, სიმღერებში ამხელდნენ ცხოვრების ნაკლოვან მხარეებს, უმღეროდნენ ხალხის საყვარელ გმირებს. ა-ებს შორის ხშირად იმართებოდა პოეტური შეჯიბრება — *აითიში*. განასხვავებენ ეპიკოს, ლირიკოს-ეპიკოსსა და ლირიკოს ა-ებს. ჩვენს დროში ა-თა შემოქმედება დაიხვეწა ფორმითაც და შინაარსითაც (მაგ., *ჯამბულის* შემოქმედება).

**აკინძვა,** დაბეჭდილი ფურცლების წიგნად, ჟურნალად ან ბროშურად შეკვრის პროცესი. ფურცლებს, რ-ებზეც განსაზ-

ღვრული თანამიმდევრობით დაბეჭდილია რამდენიმე (8, 16, 32) გვერდი, აკინძვამდე დაკეცავენ. დაკეცვა შეიძლება ხელით, სპეც. საკეცით ან საკეცი მოწყობილობით აღჭურვილი საბეჭდი მანქანით. ორ-, სამ- ან ოთხლუნიანი გადაკეცვის შედეგად გვერდები თანამიმდევრულად ეწყობა და წარმოიქმნება 8-, 16- ან 32-გვერდიანი რვეული, რ-საც სასტამბო თაბახი (ფორმა) ეწოდება. ცალკე დაბეჭდილი ილუსტრაციები, ცხრილები და სხვა ა-ის პროცესში ჩაეწებება წიგნის ბლოკში (იხ. *ბლოკი წიგნისა*). 64-ზე მეტი გვერდის შემცველი წიგნის ბლოკის დასაკომპლექტებლად დაკეცილ რვეულებს თანამიმდევრულად აწყობენ (აკრეფით ა.) და მარლაზე მაფით ან მავთულით აკერებენ. თუ *ბროშურა* ან ჟურნალი 64-ზე ნაკლებ გვერდს შეიცავს, თაბახებს ერთმანეთში ჩააწყობენ და მავთულის ერთი ან ორი კავით შეკერავენ (ჩართვით ა.). შემდეგომ წიგნის ბლოკს (ბროშურას, ჟურნალს) სამი მხრიდან ფურცლებს გაუთანაბრებენ (უსწორო კიდეებს ჩამოაჭრიან). ბროშურისა და ჟურნალის ა. ამით მთავრდება; წიგნის ბლოკის ყუას გაწებავენ, ქაღალდსა და *კაპტალს* მიაკრავენ, მომრგვალებენ და ყდაში ჩასასმელად მოამზადებენ. ბლოკის დამზადება შეიძლება როგორც ხელით, ისე ბლოკდასამუშავებელი აგრეგატით. ყდას ამზადებენ წიგნის დანიშნულების მიხედვით: თუ წიგნი 160-მდე გვერდს შეიცავს, დასაშვებია მისი რბილ (ქაღალდის) გარეკანში ჩასმა, 160-ზე მეტი გვერდის შემცველი წიგნი კი, როგორც წესი, მაგარ ყდაში უნდა ჩაისვას. მცირე მოცულობის მასობრივი გამოცემის წიგნებისა და ჟურნალების ა. შეიძლება შეუკერავადაც (ყუის გაწებვით).

**აკიტა,** ქალაქი იაპონიაში, კ. ჰონსიუს ჩრდ.-დას. ნაწილში. აკიტის პრეფექტურის ადმ. ცენტრი. 233 ათ. მცხ. (1968). გაშენებულია მდ. ომონოს ქვემო დინებაში. სარკინიგზო კვანძი და ნავსადგური იაპ. ზღვის ნაპირზე. ნავთობსარეწი ცენტრი. ნავთობგადასამუშ., ელექტრომანქანათმშ., ხის დასამუშ., ცელულოზა-ქაღალდის, საფეიქრო და ქიმ. მრეწვ., სპეც. ფოლადის წარმოება. კუსტ. საწარმოები (აბრეშუმის ქსოვილები, ვერცხლისა და ოქროს ნაწარმი). გააქვთ ხე-ტყე, ნავთობპროდუქტები, ბრინჯი. უნ-ტი. ა. VIII ს-ში აგებული ფორტის ირგვლივ გაშენდა.

**აკიტა,** პრეფექტურა იაპონიაში, კ. ჰონსიუს ჩრდ.-დას. ნაწილში. ფართ. 11,6 ათ. *კმ*². მოსახლ. 1,3 მლნ. კაცი (1968, შეფასება), მ. შ. 39% ქალაქში ცხოვრობს. ადმ. ც. — ქ. აკიტა. ტერიტ. დიდი ნაწილი უკავია ოუს და დევას მთებს, რ-თა ზოგიერთი მწვერვალი 2000 *მ* აღემატება, დას. და ცენტრ. რ-ნებში დაბალი ბორცვიანი ვაკეებია. ა. ტოჰოკუს ეკონ. ოლქის აგრ.-ინდუსტრ. რ-ნია. ნავთობის, ვერცხლის, ტყვიისა და სპილენძის მადნის მოპოვება. ხის დასამუშ., კვების, ნავთობქიმ., ცელულოზა-ქაღალდის მრეწველობა.

დამუშავებული ფართ. (137 ათ. *ჰა*) 85% ბრინჯის ნათესებს უკავია. განვითარებულია მეცხოველეობა (განსაკუთრებით მსხვ. რქ. საქონლის მოშენება), მებაღეობა, თევზჭერა. ა-ისა და აომორის პრეფექტურების საზღვარზე სახელმწ. ნაკრძალია.

**აკიტა უჯიაკუ** (ფსევდ. ნამდვ. სახელი ტოკუჰო) (დ. 2. II. 1883), იაპონელი მწერალი, კრიტიკოსი და საზ. მოღვაწე. იაპ. კომპარტიის წევრი 1947-იდან. პირველი ნაწარმოები გამოაქვეყნა 1907. მისი ადრეული თხზულებები ომის წინააღმდეგ იყო მიმართული (მოთხრ. „პირველი განთიადი“, 1908 და სხვ.). ინდ. ფილოსოფიით გატაცების პერიოდში (1914—19) დაწერა რამდენიმე მისტ. დრამა („ბუდა და ბავშვის სიკვდილი“, 1920 და სხვ.). 20-იანი წლების დასაწყისში მიემხრო სოციალ. მოძრაობას. საბჭოთა კავშირში ყოფნის (1927—28) შემდეგ გამოაქვეყნა ნარკვევები „ახალგაზრდა საბჭოთა რუსეთი“ (1929). ა. უ. საბავშვო ნაწარმოებების ავტორიცაა.

**აკლამაცია** (ლათ. acclamatio — ყვირილი, წამოძახილი), კრების მიერ რაიმე წინადადების მიღება ან უარყოფა გამარტივებული წესით (ხმების დაუთვლელად) წამოძახილების, რეპლიკებისა და მისთ. საფუძველზე. ზოგჯერ წინადადება ა-ის წესით მიღებულად ჩაითვლება, თუ მსჯელობის დროს საწინააღმდეგო აზრი არ გამოთქმულა.

**აკლდამა** (ძვ. ებრ. aqeldām — სისხლის ველი), სამარხი ნაგებობა; ზოგჯერ ნაწილობრივ მიწაშია ჩაფლული. დაახლოებით იგივეა, რაც ძვ. ქართ. სამარხავი. სიტყვა „ა.“ ქართულში შემოსული უნდა იყოს IV—V სს. ქრისტიანობის გავრცელებასთან ერთად. შეიძლებოდა ა-ის გახსნა და შიგ შესვლა; მას ჰქონდა ეზო, ზოგჯერ კიბიანი შესასვლელი, ერთი ან რამდენიმე სენაკი, მიცვალებულის დასასვენებელი საცხედრე და საძვალე. აგებდნენ მშრალი წყობით ან ქვითკირით, ქვათლილებით მოსავდნენ და კამარით ხურავდნენ. ზოგჯერ შიგნიდან შელესილი და მოხატული ან წარწერებით შემკული იყო. ა-ში მარხავდნენ ერთი საგვარეულოს წარმომადგენლებს. ა-ის ტიპის ნაგებობებია: *მავზოლეუმი,* ძვ. ეგვიპტური სამარხები — *მასტაბა, პირამიდა;* ძვ. ბერძნული *სარკოფაგი;* კათოლიკური ტაძრის საკურთხევლის ქვეშ მოწყობილი კრიპტი. გათხრილი და შესწავლილია მეფეთა და წარჩინებულთა ბევრი უძველესი ა.

საქართველოში აღმოჩენილია ქართლის სამეფოს მესვეურთა, წარჩინებულთა და მათი ოჯახის წევრთა მავზოლეუმის ტიპის ა-ები მცხეთაში (I ს., იხ. *მცხეთის აკლდამა*), ბაგინეთში (II ს.). გარდა ამისა, ა-ები გათხარეს ივრის სიონში (V—VIII სს.), *ხორნაბუჯის* მიდამოებში (V—VIII სს.) და სხვ. აღსანიშნავია ხევსურეთში სოფ. მუცოს ქვით ნაშენი ოთხკუთხა ა-ები; მათ შიდა კედლებზე ქვის თაროებია და ზედ ადამიანთა ჩონჩხები აწყვია. საყურადღებოა აგრეთვე ანატორის ა-ები (შატილთან).

ხალხურ მეტყველებაში ა. უმთავრესად ქვით ან აგურით ნაგები სამარხია ერთი ან რამდენიმე მიცვალებულის დასაკრძალავად.

*ლიტ.*: თედორაძე გ., ხუთი წელი ფშავ-ხევსურეთში, ტფ., 1930; მენთეშაშვილი ს., მიცვალებულთა დამარხვისა და სამარხების ტერმინოლოგიისათვის, «საქართველოს სახელმწ. მუზეუმის მოამბე», 1944, 12B; ჯავახიშვილი ივ., მასალები ქართველი ერის მატერიალური კულტურის ისტორიისათვის, [ტ.]1 — მშენებლობის ხელოვნება ძველ საქართველოში, თბ., 1946; Ломтатидзе Г. А., Археологические раскопки в древнегрузинской столице Мцхета, Тб., 1955.

*გ. ლომთათიძე.*

**აკლება,** ქართ. ფეოდ. სამართლის მიხედვით: 1. დანაშაულის სახე. გავრცელდა შუა საუკ. დასასრულს, როცა სახელმწიფო ხელისუფლების დასუსტების შედეგად გაძლიერდა ფეოდალთა თვითნებობა და ძალმომრეობა. ფეოდალები ურთიერთს მიუხდებოდნენ, მამულს უოხრებდნენ და ყმებს უწიოკებდნენ, რაც დიდად ასუსტებდა ქვეყანას. სახელმწ. ხელისუფლება დევნიდა ამკლებთ, მაგრამ ორმეფობის დროს მომხდარი ა-თვის გამარჯვებული მეფის ხელისუფლება დამნაშავეს პასუხს აღარ სთხოვდა. ვახტანგის სამართლის წიგნში ნათქვამია: „ორბატონობასა და ორიანობაში ერთის მეორისაგან მიკდომა, მოკვლა, აკლება, წართმევა და მოტაცება დალაშქრევა არ იკსენების, არც გამოიკიდების...“ (მ. 176). 2. სახლის ღონისძიება (იხ. *დარბევა*).

*წყარო:* სამართალი ბატონისშვილის ვახტანგისა, წგნ.: ქართული სამართლის ძეგლები, ი. დოლიძის გამოც., ტ. 1, თბ., 1963.

*გ. ნადარეიშვილი.*

**აკლიმატიზაცია** (ლათ. ad — ზე, თან და ბერძნ. klima — კლიმატი), ორგანიზმის შეგუება ახალ საარსებო პირობებთან. მართალია, „ა.“ სიტყვასიტყვით კლიმატთან შეგუებას ნიშნავს, მაგრამ ამ ტერმინით აღნიშნავენ ნიადაგსა და ახალ *ბიოცენოზთან* ორგანიზმის შეგუებასაც. ა. ორი გზით არის შესაძლებელი: 1. ორგანიზმის ნივთიერებათა ცვლის შეცვლით. ასეთი სახის ცვლილებები (*მოდიფიკაციები*) მემკვიდრეობით არ გადაეცემა და განისაზღვრება ორგანიზმის *რეაქციის ნორმით.* ამ შემთხვევაში ხდება ორგანიზმის *ნატურალიზაცია* (მაგ., მრავალი სარეველა და მაგნებელი, რ-ებსაც გენოტიპის ფართო რეაქციის ნორმა აქვს და ადვილად ვრცელდება დედამიწის ზედაპირზე). ამ დროს სახეობის ან პოპულაციის გენეტ. სტრუქტურა არ იცვლება; 2. სახეობის გენეტ. სტრუქტურის შეცვლით (ნამდვილი ა.). მთავარი ფაქტორი, რ-იც განსაზღვრავს სახეობის გენეტ. სტრუქტურას და განაპირობებს ა-ს, *ბუნებრივი გადარჩევაა.* ა. იმ შემთხვევაში ხდება, როდესაც მცენარე გადააქვთ ან ცხოველი გადაჰყავთ (შეგნებულად ან უნებურად) ისეთ ადგილებში, სადაც იგი წინათ არ გვხვდებოდა ან განადგურდა (*რეაკლიმატიზაცია*); აგრეთვე საარსებო გარემოს შეცვლისას (ტყეების გაჩეხა ან გაშენება, ყამირი მიწების დამუშავება, ჭაობების ამოშრობა, ახალი წყალსაცავების შექმნა და ა. შ.). ასეთ შემთხვევაში ზოგი ორგანიზმი ადგილს ინაცვლებს, ზოგი იღუპება, ზოგი კი ახალ საარსებო გარემოს ეგუება. კულტ. მცენარეებისა და შინაური ცხოველების ა. შესაძლებელია მათი *ინტროდუქციით* (ხელოვნური ა.), გარეულ სახეობათა ა. კი ახალ ბუნებრივ პირობებში (ბუნებრივი ა.) მათი მოხვედრისას (ცხოველების მიგრაციის ან მომთაბარეობის შედეგად, მცენარის უნებურად გადატანისას ადამიანის, ცხოველის ან ქარის მიერ და ა. შ.).

ჯერ კიდევ შორეულ წარსულში მომთაბარე ტომებს ერთი ადგილიდან მეორეზე გადაჰქონდათ სასარგებლო მცენარეთა თესლები, გადაჰყავდათ ცხოველები, რ-ებიც ახალ საარსებო პირობებს ეგუებოდნენ. უფრო გვიან მცენარეებისა და ცხოველების სხვადასხვა ადგილებში გავრცელებას ხელი შეუწყო ვაჭრობისა და სატრანსპ. საშუალებათა განვითარებამ. ა-ის თეორიისა და პრაქტიკის განვითარებაში დიდი როლი ითამაშა ჩ. *დარვინის* შრომებმა. ა-ს რუსეთში დიდ ყურადღებას აქცევდნენ *კ. რულიე,* ა. ბოგდანოვი და სხვ.; თეორიული გამოკვლევები და პრაქტ. საქმიანობა ამ დარგში ფართოდ გაიშალა



ნ. აკიმოვი.



აკინაკი. რელიეფის ფრაგმენტი. პერსეპოლისი. ძვ. წ. VI—V სს.



მცხეთის აკლდამა.

სსრკ-ში. ი. *მიჩურინმა* და მ. ივანოვმა დაამუშავეს ა-ის ქმედითი მეთოდები. დიდი ღვაწლი მიუძღვით ამ მხრივ აგრეთვე ბ. ჟიტკოვს, პ. მანტეიფელს (ცხოველთა ა.) და ნ. *ვავილოვს* (კულტ. მცენარეთა ა).

მ ც ე ნ ა რ ე თ ა  ა. ყოველთვის იწვევს არეალის გაფართოებას. მაგ., ცხენისწაბლა და თეთრი აკაცია ჩრდ. ამერიკიდან ფართოდ გავრცელდა ევროპაში და საქართველოშიც ბევრგან გვხვდება. საქართველოში შავი ზღვის სანაპიროზე კარგად ხარობს ავსტრალ. ევკალიპტი; გავრცელდა იასამანიც, რ-ის სამშობლოა სამხრ. ევროპა და მცირე აზია. ფართოდ განსახლდა ჩრდილოეთში რბილი ხორბალი (Triticum vulgare). მცენარეთა ა-თვის დიდი მნიშვნელობა აქვს კლიმ. ფაქტორებს, სინათლის რეჟიმს, ნიადაგს, *ბიოგეოცენოზის* ხასიათს და თვით მცენარის ბიოლ. თავისებურებებს. მაგ., ცნობილია, რომ ქსეროფიტები უფრო ადვილად იტანენ ტემპ-რის მკვეთრ დაცემას, ვიდრე ტენის მოყვარული მცენარეები.

მცენარეთა ა-ს დიდი მნიშვნელობა აქვს სახალხო მეურნ. სხვადასხვა დარგისათვის. სსრკ-ში ამ მხრივ დიდი მუშაობაა გაშლილი ბოტან. ბაღებში, საინტროდუქციო საშენებში და სხვ.; მნიშვნელოვან სამუშაოებს ატარებენ თბილისის, ბათუმის, სოხუმისა და სხვ., ბოტან. ბაღები. საქართვ. შავი ზღვის სანაპიროზე აკლიმატიზებულია ჩაის ბუჩქი, ციტრუსები, ევკალიპტი, ბამბუკი, აღმოსავლური ხურმა, ტუნგი, ქაფურის ხე, პალმის რამდენიმე სახეობა, ზოგი ტექ. კულტურა და სხვ.

ც ხ ო ვ ე ლ თ ა  ა. დროთა განმავლობაში დედამიწის ზედაპირზე მრავალი ცხოველი განსახლდა თავისი არეალის გარეთ როგორც ადამიანის უშუალო ჩარევით, ისე ბუნებრივად. მაგ., აშშ-ში სხვა ქვეყნებიდან ბუნებრივად და ხელოვნურად შესახლებულია 180-ზე მეტი სახეობის ცხოველი (ჰესენის ბუზი, არაფარდი აბრეშუმხვევია, ვაშლის ნაყოფჭამია, სახლის ბეღურა, შოშია და სხვ.). ამერიკიდან ევროპაში შეყვანილია კოლორადოს ხოჭო, სამხრ. ევროპიდან ავსტრალიაში — ბოცვერი, ევროპიდან, აზიიდან და ჩრდ. ამერიკიდან ახალ ზელანდიაში — ნაირგვარი ირემი, გარეული ღორი, ფირთაგვა, შაშვი, ჩიტბატონა და სხვ.

სამეურნეო პრაქტიკაში ცხოველთა ა-ს დიდი მნიშვნელობა ენიჭება. სსრკ-ში აკლიმატიზებულია 32 სახეობის ძუძუმწოვარი ცხოველი, მ. შ. ჩრდილოამერ. მღრღნელი ონდატრა (სსრკ ჩრდ. რ-ნებში ყოველწლიურად მის ასეულათასობით ტყავს ამზადებენ). ზოგან ამერიკული წაულა და სხვა; შიგა წყალსატევებში — მრავალი თევზი (კობრი, სიგი, რიპუსი და სხვ.); კასპიის ზღვაში — რგოლოვანი ჭია ნერეისი (ზუთხისნაირთა ძირითადი საკვები) და კეფალი, არალის ზღვაში — კეფალი და ტარაღანა. საქართველოში ფოთის მიდამოებსა და აფხაზეთში მოშენებულია სამხრეთ ამერ. ძვირფასბეწვიანი მღრღნელი ნუტრია; ყვარლის რ-ნში საკლიმატიზაციოდ გაშვებული იყო ამერ. წაულა, მაგრამ ადგილ. პირობებს ვერ შეეგუა და მალე გადაშენდა. ზოგ რ-ნში აკლიმატიზებულია შორეულაღმოსავლური ენოტისებრი ძაღლი, რ-იც სახ. მეურნ. მავნებლად გადაიქცა და ამიტომ ყველგან სპობენ. ბორჯომის ხეობაში გვხვდება ტელეუტური ციყვი, ჩრდ. კავკასიიდან საქართველოში შემოსახლებულია ალთაური ციყვი. საქართველოში აკლიმატიზებული თევზებიდან აღსანიშნავია ცისარტყელა კალმახი, ვოლხოვის სიგი, ჩრდილოამერ. პატარა თევზი — გამბუზია და სხვ.; ციტრუსოვანთა მავნებლების მოსასპობად ჩვენში აკლიმატიზებულია ავსტრალ. როდოლია და კრიპტოლემუსი (ჭიამაიასებრთა ოჯახისა).

ს ა ს ო ფ ლ ო-ს ა მ ე უ რ ნ ე ო  ც ხ ო ვ ე ლ თ ა  ა-ში, ბუნებრივ გარემოსთან ერთად, დიდ როლს თამაშობს ადამიანის მიერ მათთვის ხელის შეწყობა სხვადასხვა ხელოვნური ფაქტორით (საკვების ქიმ. შედგენილობა, კვების დონე, მოვლაშენახვა, დაავადებათა პროფილაქტიკა, სანაშენე მუშაობა და სხვ.). თუ გარემოს ადრინდელი და ახალი პირობები მეტად განსხვავებულია, ა-ის პროცესი (განსაკუთრებით ძვირფასი სანაშენე ჯიშისა) დაძაბულად მიმდინარეობს და ხშირად ცხოველის გადაგვარებით მთავრდება. სას.-სამ. ცხოველების ა-თვის საჭიროა ახალი საბინადრო ადგილის კლიმ. პირობების გათვალისწინება, შემოყვანილი ცხოველის რაციონალური კვება, სათანადოდ მოწყობილი სადგომი. თუ შემოყვანილი ჯიშის ა. ცუდად მიმდინარეობს, მაშინ მას ადგილობრივ ჯიშთან აჯვარებენ. ა-ის პროცესში ცხოველის გადაგვარების თავიდან ასაცილებლად მას აჯვარებენ იმავე ჯიშის უკვე აკლიმატიზებულ ცხოველთან და ამისათვის იყენებენ გადარჩევის სხვადასხვა ფორმას, აგრეთვე ჯიშთაშორის შეჯვარებას. ა-ის სიძნელეთა გადალახვის მნიშვნელოვანი მეთოდია *ჰიბრიდიზაცია*.

*ლიტ.*: ჯ ა ნ ა შ ვ ი ლ ი  ა., საქართველოს ფაუნის გარდაქმნა, თბ., 1958; Б а з и л е в с к а я Н. А., Теории и методы интродукции растений, М., 1964; Г у р с к и й А. В., Основные итоги интродукции древесных растений в СССР, М.— Л., 1957; И в а н о в М. Ф., Акклиматизация и вырождение сельскохозяйственных животных, Полн. собр. соч., т. 1, М., 1963; М а л е е в В. П., Теоретические основы акклиматизации, Л., 1933; Ш в а р ц С. С., Некоторые вопросы теории акклиматизации наземных позвоночных животных, «Труды Ин-та биологии АН СССР Уральского филиала», 1959, в. 18.

ამერიკული ნაულას აკლიმატიზაცია სსრკ-ში




**აკლიმატიზაცია** ა დ ა მ ი ა ნ ი ს ა, უჩვეულო კლიმატური პირობებისადმი ორგანიზმის აქტიური შეგუების (*ადაპტაციის*) პროცესი. კლიმ.-გეოგრ. გარემო ადამიანის ორგანიზმზე მოქმედებს ბუნებრივი ფაქტორების რთული კომპლექსით. ერთსა და იმავე კლიმ. პირობებში მუდმივად ცხოვრების შედეგად ადამიანის ორგანიზმსა და გარე სამყაროს შორის გარკვეული წონასწორობა მყარდება. კლიმ. პირობების შეცვლა ხშირად მასტიმულირებელ გავლენას ახდენს ორგანიზმზე, აკაჟებს მას, აადვილებს ამა თუ იმ დაავადების მკურნალობას; ზოგჯერ კი (განსაკუთრებით მგრძნობიარე ადამიანებში) შეიძლება გამოიწვიოს ფიზიოლ. ადაპტაციის დარღვევა, საერთო სისუსტე, მოდუნება, თავის ტკივილი, ნერვული და გულ-სისხლძარღვთა სისტემის მოშლა, ქრონ. დაავადებათა (ჰიპერტონია, სტენოკარდია, ტუბერკულოზი, რევმატიზმი) გამწვავება და სხვ.; მაგრამ თანდათანობით, გარკვეული დროის განმავლობაში ადამიანის ორგანიზმი ეგუება ახალ კლიმ. პირობებს, ე. ი. ხდება მისი აკლიმატიზაცია. ა-ის რეაქციებს რეფლექსური და ნეიროჰუმორული მექანიზმები აწესრიგებს. მათი საშუალებით ორგანიზმი ყოველგვარ კლიმ. პირობებში — არქტიკაში, ტროპ. უდაბნოსა თუ მაღალი მთის გაიშვიათებულ ატმოსფეროში ინარჩუნებს სხეულის ჩვეულ ტემპ-რას, სისხლის წნევას და ა. შ. ა-თვის გადამწყვეტი მნიშვნელობა აქვს საყოფაცხოვრებო, შრომისა და დასვენების პირობებსაც. ჩრდილოეთში, ცხელ ქვეყნებსა და მაღალ მთებში ა. ადაპტაციის მექანიზმის განსაკუთრებულ დაძაბვას მოითხოვს.

ა. ჩ რ დ ი ლ ო ე თ შ ი. ჩრდილოეთის კლიმატს ახასიათებს დაბალი ტემპრა, ულტრაიისფერი გამოსხივების უკმარობა (სინათლის შიმშილი), მაგნიტური ქარიშხალი, პოლარული ნათება და ა. შ. ა-თვის აქ საჭიროა 1—2, ზოგჯერ 3 წელიც. შრომის რაციონალური რეჟიმი აჩქარებს ა-ის პროცესს. განსაკუთრებით მგრძნობიარე ადამიანებს აღენიშნებათ გართულებები, რ-თა დაძლევა შესაძლებელია სათანადო კვებით, ვიტამინებით მკურნალობით და ფიზ. ვარჯიშით.

ა. ს ა მ ხ რ ე თ შ ი. ცხელ ქვეყნებში, სადაც გარემოს ტემპ-რა სხეულის ტემპრაზე მაღალია, ფერხდება ორგანიზმის მიერ სითბოს გაცემა, რასაც მოჰყვება ცვლილებები ნივთიერებათა ცვლის, სუნთქვისა და სისხლის მიმოქცევის მხრივ, ქვეითდება შრომისუნარიანობა. რაც უფრო მეტი ტენია ჰაერში, მით უფრო ძნელი ასატანია სიცხე. განსაკუთრებით ძნელად ეგუება ადამიანის ორგანიზმი ტროპ. ტყის ზონის კლიმატს, სადაც ტენიანობა უკიდურესად მაღალია და თითქმის სრულიად უქარო ამინდი იცის (ადაპტაციის უმაღლესი ზღვარია t 30—31°C, მაშინ როდესაც შეფარდ. ტენიანობაა 85%, ან 40°C — დაბალი შეფარდ. ტენიანობის დროს). სხეულის გადამეტხურებამ შეიძლება გამოიწვიოს *თბური დაკვრა*, დაუძლურება, ოფლთან ერთად მარილების დიდი რაოდენობით დაკარგვამ კი—კრუნჩხვა. საცხოვრებელ სახლებსა და დაწესებულებებში ხელოვნური მიკროკლიმატის შექმნა (ჰაერის კონდიცირება), კვებისა და წყლის სმის რაციონალური რეჟიმი, შესაფერისი ტანსაცმელი და ა. შ. ტროპ. სიცხეს შეუჩვეველ ადამიანებს შრომისა და ცხოვრების ნორმალურ პირობებს უქმნის.

ა. მ თ ი ა ნ  ა დ გ ი ლ ე ბ შ ი. მაღალი მთის ჰავისათვის დამახასიათებელია დაბალი ატმ. წნევა, მზის ინტენსიური რადიაცია, უხვი იონიზაცია და შედარებით დაბალი ტემპ-რა. ადამიანის ორგანიზმზე ცუდად მოქმედებს ჰაერში ჟანგბადის კონცენტრაციისა და ბარომეტრული წნევის დაქვეითება. ალვეოლურ ჰაერში

ჟანგბადის პარციალური წნევის დაცემას მოჰყვება ჟანგბადის რაოდენობის შემცირება სისხლში (ჰიპოქსემია) და ქსოვილებში (*ჰიპოქსია*). სასუნთქი ცენტრის გაღიზიანება იწვევს ფილტვების ჰიპერვენტილაციას, სისხლის მიმოქცევის გაძლიერებას და გულის წუთმოცულობის გადიდებას; სისხლმბადი აპარატის გაღიზიანების შედეგად სისხლში მატულობს ერითროციტებისა და ჰემოგლობინის რაოდენობა. დიდ სიმაღლეზე ასვლისას ხშირად ვითარდება *სიმაღლის ავადმყოფობა*. უმრავლესობა ადვილად იტანს 2400—3000 *მ*-ზე ასვლას, 3600—4000 *მ*-ზე შეგუება გაძნელებულია, 5000 *მ* სიმაღლის დაძლევა კი ბევრს აღარ შეუძლია. განსაკუთრებით უჭირთ დიდ სიმაღლეზე ასვლა ხანდაზმულებს — 1000 *მ*-ზე მათ უკვე უჩნდებათ ავადმყოფური ნიშნები. თანდათანობით, შესვენებებით ასვლა (რამდენიმე დღიდან რამდენიმე კვირამდე) აადვილებს ა-ის პროცესს. სიმაღლის ავადმყოფობის თავიდან ასარიდებლად დამატებით ღებულობენ ჟანგბადს. სასარგებლოა აგრეთვე ასკორბინის მჟავას, $B_1$ (გლუკოზასთან ერთად) და E ვიტამინების მიღება, რაც ხელს უწყობს ჟანგბადის უკეთ ათვისებას.

სპორტსმენის ა. სპორტ. შეჯიბრებები ხშირად მკვეთრად განსხვავებულ კლიმ. პირობებში ტარდება. ამიტომ სპორტსმენის მუშაობისუნარიანობისათვის ა-ს დიდი მნიშვნელობა აქვს. კლიმატის შეცვლა პირველ ხანებში არასასურველ გავლენას ახდენს სპორტსმენის განწყობასა და მუშაობის უნარზე. ცუდად მოქმედებს სპორტსმენზე აგრეთვე მკვეთრად განსხვავებული სასაათო სარტყელი. განსაკუთრებით სუსტდება სპორტსმენის გამძლეობა და ქვეითდება მისი სპორტ. შედეგები მაღალი მთის პირობებში. სიმაღლისადმი ადაპტაციის გამომუშავებისათვის ზოგჯერ იყენებენ *ბაროკამერას*, რ-შიც შესაძლებელია ნებისმიერი სიმაღლის შესაბამისი ატმოსფერული წნევის შექმნა. ყველაზე კარგ შედეგს იძლევა ე. წ. აქტიური ა. — ა. ფიზ. ვარჯიშის პროცესში.

*ლიტ*.: Барбашева З. И., Акклиматизация к гипоксии и её физиологические механизмы, М.—Л., 1960.

*შ. ჩახნაშვილი.*

**აკმე** (ბერძნ. akmē — მწვერვალი, წვეტი), 1. რაიმეს უმაღლესი ხარისხი, აპოგეა. 2. მედიცინაში — ავადმყოფობის განვითარების უმაღლესი წერტილი.

**აკმეიზმი** (ფრანგ. acmēisme<ბერძნ. akmē — მწვერვალი, რაიმეს უმაღლესი ხარისხი), მოდერნისტული მიმართულება XX ს. დასაწყისის რუსულ პოეზიაში. წარმოიშვა ბურჟ. კულტურის კრიზისის პირობებში. მისი წარმომადგენლები ნ. გუმილიოვი, ს. გოროდეცკი, ა. ახმატოვა, ო. მანდელშტამი, მ. კუზმინი, მ. ზენკევიჩი და სხვ. „პოეტების ამქრის" სახელწოდებით არსებულ წრეში გაერთიანდნენ და ნაწარმოებებს აქვეყნებდნენ ჟურნ. „აპოლონში" (1909—17). ამ მიმდინარეობას ხშირად „ადამიზმსაც" უწოდებდნენ (უკავშირდება ბიბლ. ადამის სახელს). ა-ის ლიტ. მანიფესტი იყო ს. გოროდეცკის რეცენზია ო. მანდელშტამის ლექსებზე, რ-იც გაზ. „რეჩში" 1913 გამოქვეყნდა. ა. უარყოფდა სოციალურ ურთიერთობათა მხატვრულ ასახვას, ქადაგებდა ინდივიდუალიზმს, პრინციპს „ხელოვნება ხელოვნებისათვის", ლიტ-რის დანიშნულებად ადამიანის პირველყოფილ-ბიოლოგ. საწყისების ასახვა მიაჩნდა; უპირისპირდებოდა *სიმბოლიზმის* მისტიკურ და პოეტიკურ ბუნდოვანება-სირთულეს. ოქტომბრის რევოლუციის შემდეგ აკმეისტ პოეტთა დაჯგუფება დაიშალა.

*ლიტ*.: რუსული ლიტერატურის ისტორია, ტ. 3, თბ., 1963; Волков А. А., Очерки русской литературы конца XIX и начала XX вв., 2 изд., М., 1955.

**აკმოლინსკი,** ქ. *ცელინოგრადის* სახელწოდება 1961-მდე.

**აკოლა** (Acollas) ემილ (24. VI. 1826, ლა-შატრი, — 17. X. 1891, ანიერი), ფრანგი მეცნიერი იურისტი, რადიკალ-სოციალისტი. ბერნის უნ-ტის სამართლის პროფესორი. აკრიტიკებდა ნაპოლეონის კოდექსზე დაფუძნებულ სამოქალაქო სამართლის სისტემას და მოითხოვდა მის დემოკრატიზაციას. მისი მთავარი ნაშრომებია: „სამოქალაქო სამართლის კურსი" (1869), „ხალხის უფლებები" (1873), „კაცობრიობის განვითარების საერთო კანონი" (1876) და სხვ.

**აკოლა,** ქალაქი ცენტრ. ინდოეთში (მაჰარაშტრის შტატი). 168,5 ათ. მცხ. (1971). რკინიგზის სადგ., საფეიქრო მრეწვ. ცენტრი (ბამბასაწმენდი საწარმოები). ზეთსახდელი და საპნის ქ-ნები. ექსპერ. სას.-სამ. ფერმა. ბამბის ბაზარი.

**აკომოდაცია** (ლათ. accomodatio — შეგუება), ბიოლოგიასა და მედიცინაში *ადაპტაციის* მსგავსი ტერმინი; ხმარობენ სამ შემთხვევაში: ფიზიოლოგიური ა. — რეცეპტორის, კუნთის, ნერვის შეგუება გამღიზიანებლის ცვალებადობისადმი. გამღიზიანებელმა რომ რეცეპტორის, ნერვის ან კუნთის გაღიზიანება გამოიწვიოს, მისი ძალა სწრაფად უნდა იცვლებოდეს ერთი ოდენობიდან მეორემდე (დიუბუა-რაიმონის გაღიზიანების კანონი). რაც უფრო მეტია ქსოვილის აგზნებადობა ან რაც უფრო მეტია რეცეპტორის ადაპტაციის უნარი, მით უკეთ არის გამოხატული ა.

თვალის ა., სხვადასხვა მანძილით დაშორებული საგნების თანაბარი სიმკვეთრით ხედვის უნარი. ადამიანის, ფრინველებისა და ძუძუმწოვრების თვალის ა. ხდება ბროლის ამოდრეკილობის შეცვლით, რასაც მოსდევს ბადურაზე საგნის გამოხატულების ფოკუსირება. რაც უფრო ახლოსაა დასანახი საგანი, რეფლექსურად მით უფრო ამოიდრიკება ბროლის ზედაპირი; ამით კი იმატებს მისი *რეფრაქციის* უნარი. *ჰელმჰოლცის* თეორიის მიხედვით, თვალის ა. ხდება წამწამოვანი სხეულის კუნთების (საკომოდაციო კუნთების) შეკუმშვით: ამ დროს მოდუნდება ცინის იოგები და მასთან დაკავშირებული კაფსულა, რ-შიც ელასტ. ბროლია ჩასმული. ამას მოჰყვება ბროლის ზედაპირის ამოზნექა. რაც უფრო მეტად არის მოდუნებული ცინის იოგები, ა. მით უფრო მეტია. წამწამოვანი სხეულის ინერვაცია ხდება სიმპათიკური და პარასიმპათიკური ნერვული ბოჭკოებით. სიმპათიკური ბოჭკოების აგზნებით წამწამოვანი სხეულის რადიალური კუნთების ბოჭკოები იკუმშება და ბროლის ზედაპირი ბრტყელდება, ხოლო პარასიმპათიკური ბოჭკოების აგზნებით წამწამოვანი სხეულის ირგვლივი კუნთების ბოჭკოები იკუმშება და ბროლის ზედაპირი ამოიზნიქება. თევზის თვალში ა. ხდება შორს მყოფი საგნის ხედვისას—ბროლი რეფლექსურად გადაინაცვლებს უკან. ამფიბიისა და ქვეწარმავლის თვალში, პირიქით, ა. ახლოს მყოფი საგნის ხედვისას ხდება — ბროლი წინ წაიწევს. ადამიანის თვალის ა-ის უნარი კლებულობს 40—45 წლის ასაკში, ხოლო 60—70 წლის ადამიანს ეს უნარი უქრება.

ჰისტოლოგიური ა. (ქსოვილის ა.), ცოცხალი ქსოვილის უჯრედთა ფორმის შეცვლა გარემო პირობების შესაბამისად. მაგ., თუ სისხლძარღვთა კედლებზე, მათში გამდინარე სისხლის რაოდენობის შემცირების შედეგად სისხლის წნევა ხანგრძლივად შემცირდა, სისხლძარღვთა კედლების ბოჭკოები მოკლდება და *ენდოთელიუმის* უჯრედები მაღალი კუბური უჯრედების ფორმას იღებს. ჰისტოლ. ა. განსაკუთრებით თვალსაჩინოა ქსოვილის პათოლ. დროს.

ზოგჯერ ძნელია ჰისტოლ. ა-ის განსხვავება სხვა პროცესებისაგან (მაგ., *მეტაპლაზიის* ან *ატროფიისაგან*), ამიტომ ეს ტერმინი ფორმალური ხასიათისაა.

*ნ. ძიძიშვილი.*



თვალის აკომოდაციის სქემა; მთლიანი ხაზით—ბროლი მოსვენების დროს, პუნქტირით — აკომოდაციის დროს.

**აკომპანემენტი** (ფრანგ. accompagnement<accompagner—თანხლება), მუსიკალური თანხლება. ა. ორი სახისაა: სოლისტის (მომღერალი, ინსტრუმენტალისტი) და შემსრულებელთა ჯგუფის (ანსამბლი, გუნდი) თანხლება; სრულდება ფორტეპიანოზე, ჩონგურზე, გიტარაზე და სხვ. საკრავზე, ან საკრავთა ჯგუფის (ანსამბლის, ორკესტრის) ზოგჯერ კი მომღერალთა გუნდის მიერ. ა-ა აგრეთვე წამყვანი მელოდიის თანხლება ამავე საკრავზე შესრულებული აკორდებით, დამხმარე ხმებითა და ფიგურაციებით (მაგ., ბანის ა. ფორტეპიანოზე). ა. ჰარმონიულ და რიტმულ საყრდენს უქმნის მომღერალს, შემსრულებელს, აღრმავებს ნაწარმოების მხატვრულ შინაარსს.

**აკონიტუმი,** მცენარეთა გვარი ხარისძირასებრთა ოჯახისა. იგივეა რაც *ტილჭირი*.

**აკონკაგუა** (Aconcagua), მწვერვალი სამხრ. ამერიკის ანდებში (არგენტინა). სიმაღლე 6960 *მ* (უმაღლესი მწვერვალი დას. ნახევარსფეროში). აგებულია დანალექ ქანებზე შეცოცებული ანდეზიტებით, რის გამოც შეცდომით ვულკანად იყო მიჩნეული. დაფარულია მუდმივი თოვლით. ფერდობებზე 7 მყინვარი ეშვება.

**აკორდეონი** (ფრანგ. accordéon), ენაკიანი საკრავი გარმონისა და ბაიანის ტიპისა, რ-საც საფორტეპიანო-საორგანო კლავიატურა აქვს დატანებული მარჯვენა ხელისათვის. ხმას გამოსცემს საკრავის ტყავის გაწელვით, რაც ჰაერს ჭირხნის საკრავში. რეგისტრების გადართვის საშუალებით ზოგიერთი ბგერა ორმაგდება უნისონსა და ოქტავაში, იცვლება აგრეთვე ტემბრიც. ხმოვანებს მცირე ოქტავის ფასა და მესამე ოქტავის ლას შორის. მარცხენა ხელის საშუალებით ა. იძლევა მზად შეწყობილ სამხმოვანებებსა და დომინანტსეპტაკორდებს (აგრეთვე ზოგიერთ შემცირებულ სეპტაკორდსაც).



აკორდეონი.

**აკორდი** (იტალ. accordo — შეთანხმება, ზოგი ვერსიით ბერძნ. chordē — სიმი), 1. სხვადასხვა სიმაღლის სამი ან მეტი მუსიკალური ბგერის ერთდროული, შეხმატკბილებული ჟღერადობა. ა-ებს განასხვავებენ იმის მიხედვით, თუ რამდენ ბგერას შეიცავენ ისინი და რა ინტერვალებით არიან ეს ბგერები დაშორებული ერთმანეთს. ჩვეულებრივ ა. განლაგებულია ტერციებად, ძირითადი ტონიდან ზევით. მის ბგერებს ეწოდება: ძირითადი ტონი ანუ პრიმა, ტერცია, კვინტა, სეპტიმა და ა. შ. ა-ის ძირითადი სახეობებია: სამხმოვანება (3 სხვადასხვა ბგერისაგან შემდგარი ა.), სეპტაკორდი (4), ნონაკორდი (5), უნდეციმაკორდი (6). სამხმოვანება შეიძლება იყოს მაჟორული (რ-ის ბგერებს შორის ინტერვალებია — დიდი და მცირე ტერციები), მინორული (მცირე და დიდი ტერციები), შემცირებული (2 მცირე ტერცია) და გადიდებული (2 დიდი ტერცია). სამხმოვანებაზე ზემოდან მცირე ან დიდი ტერციის დამატება ქმნის სეპტაკორდს.

ა-ის ბგერების გადანაცვლებას, რ-იც ძირითადი ტონის ერთ-ერთ მაღალ ხმად გადასვლას იწვევს, შებრუნება ეწოდება. სამხოვანებას 2 შებრუნება აქვს (სექსტაკორდი და კვარტსექსტაკორდი), სეპტაკორდს — 3 (კვინტსექსტაკორდი, ტერცკვარტაკორდი, სეკუნდაკორდი). ნონაკორდისა და უნდეციმაკორდის შებრუნებებს დამოუკიდებელი სახელწოდებები არა აქვთ. მუსიკაში ზოგჯერ გვხვდება კვარტული აგებულების ა-ებიც. იხ. აგრეთვე *ჰარმონია*.

ქართ. ხალხური და პროფ. მუსიკისათვის დამახასიათებელი ა-ა კვანტკვინტაკორდი (კილოს I, IV და V საფეხურებზე).

**აკორდული ხელფასი,** იხ. სტ. *სანარდო ხელფასი.*

**აკოსტა** (Acosta), უფრო სწორია დ ა-კ ო ს ტ ა (da Costa) ურიელ (გაბრიელ) (დაახლ. 1585—IV. 1640), ებრაელი მოაზროვნე. დაიბადა პორტუგალიაში, გაკათოლიკებული ებრაელის ოჯახში. სწავლობდა კოიმბრის უნ-ტში. 1614 ამსტერდამში გაიქცა და იუდეური სარწმუნოება მიიღო, მაგრამ მალე დაიწყო *იუდაიზმის* დოგმატების კრიტიკა; რაბინებს მოსეს მოძღვრების დამახინჯება დასდო ბრალად და უარყო სულის უკვდავება იმის საფუძველზე, რომ ძველ აღთქმაში ამის შესახებ არაფერი იყო ნათქვამი. არსებულ რელიგიებს, რ-ებიც, მისი აზრით, ადამიანებს შორის სიძულვილსა და განხეთქილებას თესავდნენ, დაუპირისპირა „ბუნებრივი" რელიგია, რ-საც საფუძვლად უდევს გონიერება და მოყვასის სიყვარული. ა-ს ერთ-ერთი წიგნი კოცონზე დაწვეს, ხოლო თვითონ ორჯერ განკვეთეს სინაგოგისგან. ა-მ დევნა-დამცირებას ვერ გაუძლო და თავი მოიკლა. მისმა ცხოვრებამ და იდეებმა გარკვეული გავლენა მოახდინა *სპინოზას* მსოფლმხედველობის ჩამოყალიბებაზე.

*თხზ.*: Die Schriften..., Amst.— Hdlb.—L., 1922; О смертности души человеческой и др. произв. Вступит. ст. И. К. Луппола, М., 1958 (ახლავს ბიბლიოგრ.).

*ლიტ.*: Б е л е н ь к и й М. С., Трагедия У. Акосты, М., 1968.



ა. აკოფიანი.

**აკოფიანი** აკოფ მინასის ძე [17 (29). V. 1866, ელისავეტპოლი, ახლანდ. კიროვაბადი, — 13. XI. 1937, თბილისი], სომეხი საბჭოთა პოეტი, სომხ. პროლეტ. პოეზიის ფუძემდებელი. სკკპ წევრი 1904-იდან. დაიბადა ხელოსნის ოჯახში. 1886—94 ცხოვრობდა თბილისსა და ბაქოში. დაუახლოვდა პროფ. რევოლუციონერებს და ჩაება რევ. მოძრაობაში. 1899 გამოსცა ლექსების პირველი კრებული. 1905 სომხურად თარგმნა „ინტერნაციონალი". ლექსები — „ცეცხლფარეში" (1904), „ერთიც, ერთიც" (1905), „რევოლუცია" (1905), „დაიხოცნენ, მაგრამ არ დაკარგულან" (1906) — აღსავსეა რევ. პათოსითა და გამარჯვების რწმენით. ამ რწმენით არის გამსჭვალული რეაქციის წლებში დაწერილი პოემებიც „ახალი დილა" (1909), „წითელი ტალღები" (1911) და საბრძოლო სიმღერებიც „ქალაქი" (1911), „გუშაგი" (1913) და სხვ.; რევოლუციისა და სოციალ. მშენებლობის თემას ეხება პოემები „თანასწორობა" (1917), „ღმერთები ალაპარაკდნენ" (1922), „ვოლხოვსტროი" (1925), აგრეთვე მრავალი ლექსი. საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ ა. საქართველოში მოღვაწეობდა. 1923 მიენიჭა სომხ. და საქართვ. სახ. პოეტის წოდება. მისი ნაწარმოებები ითარგმნა მრავალ ენაზე.



ვ. აკოფიანი.

*თხზ.*: [წიგნში] სომხური და აზერბაიჯანული ლიტ-რის ქრესტომათია, თბ., 1968; წითელი ტალღები, ტფ., 1923; Стихотворения и поэмы, Л., 1962.

*ლიტ.*: С а р к и с я н Г., А. Акопян, Ер., 1956.

**აკოფიანი** ვენერა იოსების ასული (დ. 16. VIII. 1904, თბილისი), სომეხი საბჭ. მსახიობი. საქ. სსრ სახ. არტისტი (1964). თეატრ. განათლება მიიღო თბილ. პროლეტკულტის დრამ. სტუდიაში (1922—23). სასცენო მოღვაწეობა დაიწყო 1922 თბილ. სომხ. თეატრში, შემდეგ მუშაობდა ერევნისა და ლენინაკანის თეატრებში. 1933-იდან ს. შაუმიანის სახ. თბილ. სომხ. თეატრის მსახიობია. განასახიერა ეფემიას (სუნდუკიანის „პეპო"), ხანუმას (ცაგარლის „ხანუმა"), რიფსიმეს (ანტონოვის „მზის დაბნელება საქართველოში"), გალჩიხას (ოსტროვსკის „უდანაშაულო დამნაშავენი"), ბიანკას (შექსპირის „ოტელო") და სხვ. სახასიათო და კომედიური როლები.

**აკრა** (Accra), განის რესპ. დედაქალაქი, აკრის ოლქის ცენტრი. გაშენებულია გვინეის ყურის სანაპიროზე. დაახლ. 634 ათ. მცხ. (ქალაქ-თანამგზავრ ტემასთან ერთად, 1970; 1939 წ. — 70 ათ.). განის პოლიტ., საფინანსო, სავაჭრო-სამრეწვ. და კულტ. ცენტრი. ნავსადგური, რკინიგზისა და გზატკეცილების საწყისი პუნქტი. საერთაშ. მნიშვნელობის აეროპორტი. აკოსომბა — ტემის სამრეწვ.-ენერგეტ. რ-ნის ცენტრი. ლითონდასამუშ., საფეიქრო, ხე-ტყის სახერხი, ავეჯის, კვების (საკონსერვო, საკონდიტრო), საშენ მასალათა მრეწვ. საწარმოები, ელექტრომოწყობილობათა ქ-ნა. ოქროსა და ვერცხლის ნაწარმის კუსტ. წარმოება. ალმასისა და კაკაოს მარცვლის ბაზარი. ა. დაარსდა XVI ს-ში დაახლ. 1600 იყო გა ტომთა კავშირის დედაქალაქი. XVII ს. დასაწყისიდან, ევრ. ვაჭრების მოსვლის შემდეგ, მნიშვნელოვან სავაჭრო ცენტრად იქცა. 1876—1957 ოქროს ნაპირის კოლონ. ხელისუფალთა რეზიდენცია იყო. 1957-იდან განის დედაქალაქია. შემორჩენილია XVII ს. ჰოლანდ., დან. და ინგლ. საფორტიფიკაციო ნაგებობანი. ეროვნ. მუზეუმი (დაარსდა 1957, აფრ. კერამ., ხისა და ძვლის ნაკეთობათა კოლექცია), უნ-ტი (1948), ბოტან. ბაღი, მეცნ. აკადემია (1961).

**აკრედიტება** (ფრანგ. accrediter < ლათ. accredo—ვენდობი), უცხო სახელმწიფოში ამა თუ იმ პირის დიპლ. წარმომადგენლად დანიშვნისა და იქ მისი უფლებამოსილების ცნობის პროცესი. ა-ს წინ უსწრებს *აგრემანის* გამოთხოვა და მიღება. დიპლ. წარმომადგენელი (ელჩი, დესპანი) აკრედიტებულად ითვლება იმ მომენტიდან, როცა იგი უცხო სახელმწ. მეთაურს ჩააბარებს *რწმუნებულების სიგელს* (ზოგ სახელმწიფოში კი უფრო ადრეც — როცა იგი ამ სიგელის პირს წარუდგენს საგარეო საქმეთა უწყებას); ეს ნიშნავს, რომ უცხო სახელმწიფომ ცნო მისი უფლებამოსილება. სსრკ-ში უცხო სახელმწიფოს დიპლ. წარმომადგენლები აკრედიტებული არიან სსრკ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმთან. თუ დიპლ. წარმომადგენელი იგზავნება მთავრობასთან, რ-იც მხოლოდ დე-ფაქტო ცნეს, ან ორგანოსთან, რ-ის ხელისუფლება მხოლოდ სახელმწ. ტერიტ. რომელიმე ნაწილზე ვრცელდება, მაშინ მისი ა. ხდება დიპლ. რანგის დაუსახელებლად და მას ეწოდება ა კ რ ე დ ი ტ ე ბ უ ლ ი ა გ ე ნ ტ ი. ა-ს საჭიროებენ სახელმწიფოს მუდმივი წარმომადგენლები საერთაშ. ორგანიზაციებთან, აგრეთვე უცხოური პრესისა და დეპეშათა სააგენტოების კორესპონდენტები.

*გ. ჟვანია.*




აკრიდინი.

**აკრედიტივი** (გერმ. Akkreditiv<ლათ. accreditivus — სანდო, სარწმუნო), 1. სახელობითი დოკუმენტი (*ფასიანი ქაღალდი*), რ-იც უფლებას აძლევს ამა თუ იმ პირს მიიღოს საკრედიტო დაწესებულებისაგან (ბანკი, შემნახველი სალარო) ა-ში აღნიშნული თანხა. შემნახველი სალაროს ა. ანიჭებს მის მფლობელს უფლებას ამ სალაროში შეტანილი თანხა (არა უმეტეს 500 მან.) მიიღოს სსრკ ნებისმიერ შემნახველ სალაროში ერთდროულად ან ნაწილ-ნაწილ. ა-ს თან ახლავს საკონტროლო ფურცელი, ურომლისოდაც იგი არ განაღდდება. ა-ით ფულის მიღება შეიძლება ოთხი თვის განმავლობაში დღიდან დოკუმენტის გაცემისა, ხოლო ამ ვადის გასვლის შემდეგ — სახელმწ. შრომითი შემნახველი სალაროების სამმართველოს სპეც. ნებართვით — სამი წლის მანძილზე. თუ მფლობელმა დაკარგა ა-იც და საკონტროლო ფურცელიც (შემნახველმა სალარომ კი დადგენილი წესის მიხედვით გასცა თანხა), სალარო პასუხს არ აგებს ა-ის მფლობელის წინაშე;

2. საბანკო ანგარიშის სახეობა; იხსნება გადამხდელის დავალებით იმ ბანკის განყოფილებაში, რ-იც მის *კონტრაჰენტს* ემსახურება. ა. სოციალ. ორგანიზაციათა შორის უნაღდო ანგარიშსწორების ერთ-ერთი ფორმაა (იხ. *ანგარიშსწორების აკრედიტიული ფორმა*).

**აკრი** (ინგლ. acre), მიწის ფართობის საზომი ერთეული. იხმარება იმ ქვეყნებში, სადაც გავრცელებულია ინგლ. საზომთა სისტემა (დიდი ბრიტანეთი, აშშ, კანადა, ავსტრალია და სხვ.). 1 ა=4840 *კვ.* იარდს=4046,86 $მ^2$:

**აკრი** (Acre), შტატი ჩრდ. დას. ბრაზილიაში, მდ-ების ჟურუასა და პურუსის ზემო დინებაში. ფართ. 152,6 ათ. $კმ^2$. მოსახლ. 215 ათ. კაცი (1970, შეფასება). ადმ. ც. — ქ. რიუ-ბრანკუ. ა-ის ტერიტ. ნოტიო ტროპ. ტყეს უჭირავს. ჰევეის წვნისა და ბრაზ. კაკლის შეგროვება, ნადირობა, აქა-იქ სამომხმარებლო მიწათმოქმედება.

**აკრიდინი,** ორგანული ნაერთი, ღია ყვითელი ნემსისებრი კრისტალები; $t_{დნ}$ 111°C, $t_{დუღ}$ 346°C. ორგ. გამხსნელებში კარგად იხსნება. ძლიერ მინერ. მჟავებთან ა. მარილებს წარმოქმნის. ქიმიურად მდგრადია, მიიღება ჭიანჭველ- ან მჟაუნმჟავებთან დიფენილამინის კონდენსაციით. იყენებენ საღებრების (აკრიდინის საღებრები) და სამკურნ. პრეპარატების (*აკრიქინი, რივანოლი*) დასამზადებლად.

**აკრილატები,** *აკრილმჟავას* ეთერები: $CH_2{=}CH{-}COOR$ (სადაც $R{=}CH_3$, $C_2H_5$ და სხვ.) ან მარილები, მაგ., ნატრიუმის ა.: $CH_2{=}CH{-}COONa$ და სხვ. ა. (ეთერები) უფერო სითხეებია, ადვილად განიცდიან პოლიმერიზაციას, რის შედეგადაც მიიღება *პოლიაკრილატები*. ა. (მარილები) საბეჭდი საღებავებისა და პასტების, ლაქებისა და სხვ. წარმოებაში იხმარება.

**აკრილმჟავა,** $CH_2{=}CHCOOH$, უჯერი ორგანული მჟავა, მძაფრსუნიანი უფერო სითხე. $t_{დუღ}$ 141°C. იხსნება წყალში, სპირტში, ეთერში. ადვილად განიცდის პოლიმერიზაციას, რ-ის შედეგადაც წარმოიქმნება პოლიაკრილმჟავა. ამიტომ შენახვისას ა-ს უმატებენ ჰიდროქინონს ან სხვა ინჰიბიტორს. მრეწველობაში ღებულობენ აცეტილენისაგან ($C_2H_2+CO+H_2O\rightarrow$ $\rightarrow C_2H_3COOH$), აგრეთვე ეთილენციანჰიდრინისაგან.




აკრილონიტრილი.

**აკრილონიტრილი,** $CH_2{=}CH{-}C{\equiv}N$, ორგანული ნაერთი, დამახასიათებელი სუნის მქონე უფერო სითხე. $t_{დუღ}$ 77,3°C, ტოქსიკურია, იხსნება წყალში, ადვილად პოლიმერიზდება და მიიღება *პოლიაკრილონიტრილი*. მრეწველობაში ღებულობენ პროპილენისა და ამიაკის ნარევის დაჟანგვით $CH_2{=}CH-CH_3+NH_3+3O\rightarrow CH_2{=}$ ${=}CH-C{\equiv}N+3H_2O$, აგრეთვე აცეტილენზე ციანწყალბადმჟავას მოქმედებით. ფართოდ იყენებენ მაღალმოლეკულური ნაერთების მისაღებად.

**აკრიქინი,** სინთეზური სამკურნალო პრეპარატი; ყვითელი, მიკროკრისტალური, წყალში ხსნადი მწარე ფხვნილი. ა-ის ტაბლეტები და საინიექციო ხსნარი იხმარება მალარიის სხვადასხვა ფორმის, აგრეთვე ლამბლიოზის, ტრიქომონიაზის, კანის ლეიშმანიოზისა და წითელი მჭამელას სამკურნალოდ. იყენებენ ჭიების საწინააღმდეგო საშუალებადაც.

*ა. მშვიდობაძე.*

**აკრობატიკა** (ბერძნ. akrobatēs<akrobatoē — თითის წვერებზე დავდივარ), 1. ტანვარჯიშის სახეობა. შეიძლება იყოს დინამიკური და სტატიკური. დ ი ნ ა მ ი-კ უ რ ს განეკუთვნება ტრიალთან დაკავშირებული ვარჯიშები (აკრობატული ხტომა, ვარჯიშები ბატუტზე და სხვ.), ს ტ ა ტ ი კ უ რ ს — წონასწორობის ვარჯიში — ბალანსირება (წყვილების, სამეულების, ოთხეულების). აკრობატული ვარჯიშები ავითარებს ძალას, მოქნილობას, სისწრაფეს, გამბედაობას, მოძრაობის კოორდინაციას, სწრაფ ორიენტაციას და სხვ., ამიტომ სპორტის მრავალ სახეობაში



აკრობატიკა. ადგილიდან უკუმალაყი.

ა-ს დამხმარე საშუალებად იყენებენ. საქართველოში ა. ძველთაგანვე იყო ცნობილი. ახალგაზრდები ფიზ. წვრთნას გადიოდნენ კოლხეთის ქალაქების გიმნასიონებში. შუა საუკ. ა. სწავლა-აღზრდის სისტემაში შედიოდა და ქართვ. მეომართა მომზადების ერთ-ერთი საშუალება იყო. სსრ კავშირში 1939 ა. სპორტის დამოუკიდებელ სახეობად დამტკიცდა. ამავე წელს პირველად ჩატარდა სსრკ პირველობა ა-ში. ჯგუფურ ვარჯიშში გაიმარჯვა საქ. სსრ ოთხეულმა (მ. ქელეხსაშვილი, თ. მაყაშვილი, თ. ემელიანოვი და კ. ვართანოვი). მას შემდეგ ჩვენი რესპ. აკრობატული ოთხეულები არაერთხელ გახდნენ საბჭ. კავშირის ჩემპიონები (ვ. კოჩერგინი, თ. ემელიანოვი, მ. ქელეხსაშვილი, კ. ვართანოვი, 1940; ი. მახაშვილი, ვ. ჟურავლიოვი, ვ. კოჩერგინი, გ. გარსევანიშვილი, 1948; მ. ქელეხსაშვილი, გ. გარსევანიშვილი, ი. მახაშვილი, ი. ჩესნოკი, 1949—50—51; ა. სლივკოვი, თ. ლომთაძე, ა. თედეევი, ს. დელიბალტოვი, 1972; ამავე ოთხეულმა 1970 წლის სსრკ თასი მოიპოვა). ერთიანი საკავშ. კლასიფიკაციით ა-ში შედის: ხტომები (ქალები, კაცები), ძალისმიერ წყვილთა (კაცები) ვარჯიშები, შერეულ წყვილთა (ქალი და კაცი) ვარჯიშები, ჯგუფური (სამეულები, ოთხეულები) ვარჯიშები, ხტომები ბატუტზე (ქალები, კაცები). 1956-იდან სოციალ. ქვეყნების აკრობატებს შორის ტარდება საერთაშ. შეხვედრები. 1974 მოსკოვში ჩატარდა I მსოფლიო ჩემპიონატი ა-ში. *გ. ყირმელაშვილი.*

2. საცირკო ხელოვნების ჟანრი. ცნობილი იყო ძველ ეგვიპტეში, საბერძნეთში, რომში, ბიზანტიაში, იაპონიაში, ჩინეთში. შუა საუკ. ა-ის ელემენტები გვხვდება სკომოროხების (რუსეთი), მიმების (იტალია), ჟონგლიორების (საფრ.) გამოსვლებში. XVII ს. ბოლოს ა-ის ნომრები შეიტანეს საცირკო წარმოდგენებში. თანამედროვე საცირკო ა. ხუთ სახეობად იყოფა: ა) ძ ა ლ ი ს მ ი ე რ ი (ხელყირა, თავზე დგომა, ძალისმიერი წონასწორობა); ბ) ა კ რ ო ბ ა ტ უ ლ ი ხ ტ ო მ ა (ასრულებს პარტერის მოხტუნავე აკრობატი); გ) მ ხ ა რ ი ს ე უ ლ ი (ხტომა ერთი პარტნიორის მხარიდან მეორის მხარზე); დ) ი კ ა რ ი უ ლ ი თ ა მ ა შ ო ბ ა ნ ი (დაწოლილი პარტნიორის ფეხისგულიდან მეორე პარტნიორის ფეხისგულზე გადახტომა და თან სხვადასხვა ილეთის შესრულება); ე) ა. ც ხ ე ნ ე ბ ზ ე (აკრობატული ნომრის შესრულება გაჭენებულ ცხენზე).

ა-ის ელემენტებს იყენებენ აგრეთვე ქორეოგრაფიასა და თეატრალურ წარმოდგენებში. *ვ. კობელი.*

**აკროლეინი,** $CH_2{=}CH{-}CHO$, ორგანული ნაერთი, უმარტივესი უჯერი ალდეჰიდი. უფერო, ადვილად აქროლადი სითხე. $t_{დუღ}$ 52,5°C. მისი ორთქლი ძლიერ აღიზიანებს თვალისა და სასუნთქი გზების ლორწოვან გარსს. ა-ის დაჟანგვით მიიღება აკრილმჟავა. იყენებენ სამკურნ. პრეპარატების წარმოებაში. ჰაერში დასაშვები ზღვრული კონცენტრაციაა 0,7 *მგ/მ*³. მრეწველობაში ა. მიიღება სპილენძის ჟანგზე პროპილენის დაჟანგვით.

**აკრომეგალია** (ბერძნ. akron — მწვერვალი, კიდური, megas — დიდი). ძვლებისა და რბილი ქსოვილების პათოლოგიური ზრდა; სხეულის პერიფერიული ნაწილების, განსაკუთრებით კიდურების (ხელის მტევანი, ტერფი) და სახის ნაკვთების (ცხვირი, ყბები, ყვრიმალი და სხვ.) გამსხვილება-გადიდება. ა-ს იწვევს *ჰიპოფიზის* მიერ ზრდის ჰორმონის (სომატოტროპინის) ჭარბი გამომუშავება. ა. ზრდადასრულებულთა დაავადებაა. მოზარდებში ზრდის ჰორმონის სიჭარბე *გიგანტიზმს* იწვევს. ა-თვის დამახასიათებელია თავის ტკივილი, მხედველობის დაქვეითება, საერთო სისუსტე, ოფლიანობა, ქოშინი ფიზ. დატვირთვის დროს, სქესობრივი პოტენციის დაქვეითება, მენსტრუალური ციკლის დარღვევა და სხვა. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: ტვინის დანამატის რენტგენდასხივება, მძიმე ფორმის დროს — ქირურგ. ჩარევა (ჰიპოფიზის ამოკვეთა ან მასში რადიოაქტიურ ნივთიერებათა ნაჩერგვა). *ვ. ლეკიშვილი.*



აკრომეგალიით დაავადებულის სახე, ხელის მტევანი და ტერფი (მარჯვნივ ჯანმრთელი ადამიანის მტევანი და ტერფია).

**აკრონი,** ე კ რ ო ნ ი (Akron), ქალაქი აშშ ჩრდ. ნაწილში (ოჰაიოს შტატი). 275 ათ. მცხ., გარეუბნებიანად — 679 ათ. (1970). მრეწველობაში ჩაბმულია 100 ათ. კაცი (1969). რეზინის მრეწვ. უდიდესი ცენტრი (ავტოსაბურავები, სამრეწვ.-ტექ. ნაწარმი), ქიმ. მრეწვ. და ქიმ. მანქანათმშ., ავიარაკეტული მრეწვ., დირიჟაბლების მშენებლობა. უნ-ტი. ა. დაარსდა 1807.

**აკროპოლისი** (ბერძნ. akropolis<akros — ზედა, polis — ციხე) ძვ. ბერძნ. ქალაქის ყველაზე მაღალი და გამაგრებული ნაწილი, ე. წ. ზედა ქალაქი. ქალაქის რელიგ. და პოლიტ. ცენტრი. ა. იყო პირველადი დასახლ. ადგილი. მის გარშემო შენდებოდა ნაკლებად დაცული ე. წ. ქვედა ქალაქი. ა. წარმოადგენდა ციხესიმაგრეს, რ-საც ომიანობის დროს თავს აფარებდა ქალაქის მოსახლეობა. ჩვეულებრივ აქ ქალაქის მფარველი ღმერთების სახელზე აგებდნენ ტაძრებს. ა-თა ნანგრევებში (მიკენის, ათენის, არგოსის და სხვ.) ნაპოვნია მატერ. კულტ. მრავალი ძეგლი. განსაკუთრებით აღსანიშნავია ა თ ე ნ ი ს ა-ის არქიტ. და ქანდაკების თვალსაჩინო ნიმუშები (დაახლ. ძვ. წ. V ს.), რ-თა მნიშვნელოვანი ნაწილი მოთავსებულია ბრიტ. მუზეუმში. ათენის ა-ში შექმნილია არქეოლ. ნაკრძალი და მუზეუმი. ა. — ქართულად შიდაციხე, ზედაციხე, ზედაქალაქი — ჰქონდათ ძველ ქართ. ქალაქებსაც: მ ც ხ ე თ ა ს, თ ბ ი ლ ი ს ს, ქ უ თ ა ი ს ს, ა რ ქ ე ო პ ო ლ ი ს ს, ა ნ ა კ ო ფ ი ა ს, ვ ა ნ ს და ა. შ. ბერძენი ისტორიკოსი დიონ კასიოს კოკეიანი (155 ან 164—229) თავის „რომის ისტორიაში" ა-ად იხსენიებს მცხეთის შიდაციხეს (ზედაციხეს), იგი მოგვითხრობს, რომ ძვ. წ. 65 რომაელთა სარდალი პომპეუსი იბერიაში შეიჭრა და მიაღწია ა-მდე. მცხეთის ამ ნაწილს არმაზციხე ეწოდებოდა.

**აკროსტიქი** (ბერძნ. akrostichis<akros — ზემო, თავკიდური, stichos — რიგი, სტრიქონი), ლექსი, რ-ის სტრიქონთა თავკიდური ასოები შეადგენენ რაიმე სიტყვას ან წინადადებას. ა. ჩაისახა ძველ ბერძნ. პოეზიაში. ა-ზე უფრო იშვიათად გვხვდება ლექსები, რ-ებშიც სიტყვას ადგენენ სტრიქონთა ბოლო (ტ ე ლ ე ს ტ ი ქ ი) ან შუა (მ ე ზ ო ს ტ ი ქ ი) ასოები. ქართ. მწერლობაში ა. ლიტურგიკულ ჰიმნოგრაფიასთან ერთად უნდა გაჩენილიყო. იგი განსაკუთრებით X ს-იდან გავრცელდა და საერო პოეზიაშიც დამკვიდრდა („... სახლსა ზედა აკროსტიხორად თამარის შესხმათა დასწერდეს, ბეჭედთა ზედა და დანათა და არგანთა შეამკობდეს, და ზედა თამარის ქებასა დასწერდეს". — ბასილი ეზოსმოძღვარი, „ცხოვრება მეფეთ-მეფისა თამარისი"). XII ს-მდე ა-ის შესატყვისი ქართ. სახელწოდებები უმთავრესად იყო: „თავი", „თავნი, სტიხოსთანი", „თავნი იტყვიან", „თავთა შეწყობაჲ", „თაველნი" და „აღბეჭდულნი"; ე. წ. აღორძინების პერიოდიდან კი — „კიდურწერილობა", „კიდურწერა", „კიდურწერილი", „კიდურნი" და „წინაწყობილნი". XIX ს. 80-იანი წწ-იდან იხმარება „ზმაკიდური". ა-ის ზოგ სახეობას თავისი სახელწოდება ჰქონდა, მაგ.: „ანბანისანი" (შეიცავს ქართული ანბანის ასოებს ა-დან ჵ-მდე), „საშუალწერილობა", „თავით და ბოლოთი კიდურმდგმოება", „იგვრდივწერილობა" და სხვ.; ახალ და უახლეს ქართ. მწერლობაში ა. ეპიზოდურად გვხვდება. ა-ის მაგალითი (დ. გურამიშვილი):

დამბადებელის მამისა საყვარელო ძეო,
ალმიპყარ ხელი, რასაცა ვითხოვ, მიბოძეო!
ვარ ვით ცხოვარი წყმენდილი, აწ მომიძიეო,
Იესო, მწყემსო კეთილო, კაცთა მეცხორეო!
Თიკნად ნუ გამხდი, მარჯვენით კრავში გამრიეო! — ...

*გ. მიქაძე.*

**აკროტერიუმი** (ბერძნ. akrotērion), შენობის *ფრონტონის* კუთხეებზე მოთავსებული ქანდაკება ან სკულპტურული მორთულობა (მაგ., *პალმეტი*). გვხვდება ისეთ არქიტ. ნაგებობებში, რ-ებშიც გამოყენებულია კლასიკური ორდერი.

**აკრძალული ზონა** (ფიზ.), ენერგეტიკული ღრეჩო ვალენტური ზონის მაქსიმუმსა და გამტარობის ზონის მინიმუმს შორის (იხ. *ზონური თეორია*). იდეალურ კრისტალში ელექტრონს არ შეიძლება ჰქონდეს ა. ზ-ის შესაბამისი ენერგია. ა. ზ-ის სიგანე ნახევარგამტართა ძირითადი პარამეტრია და უმეტესად კრისტალში ბმების ხასიათზეა დამოკიდებული. ა. ზ-ის სიგანე ახასიათებს იმ მინ. ენერგიას, რ-იც საჭიროა ელექტრონის გადასაყვანად ვალენტური ზონიდან გამტარობის ზონაში. ამიტომ ა. ზ-ის სიგანე განსაზ-



აკრობატიკა. ზემოთ — იკარიული თამაშობანი. ქვემოთ — უკუყირამალა.



აკროტერიუმი. მარმარილო ძვ. წ. IV ს. პუშკინის სახელობის სახვითი ხელოვნების მუზეუმი. მოსკოვი.



პერგამონის აკროპოლისი. მოდელი.

ღვრავს ტემპ-რას, რ-ზეც იწყება *საკუთარი ელექტროგამტარობა*, და აგრეთვე საკუთარი შთანთქმის კიდის მდებარეობას ოპტ. შთანთქმის სპექტრში. რაც მეტია ა. ზ-ის სიგანე, მით უფრო ახლოს არის ნახევარგამტარი თავისი თვისებებით დიელექტრიკთან.

**აკრძალული რეწვა,** ზოგი ნაკეთობის, მასალისა და პროდუქტის დამზადება, გადამუშავება თუ შენახვა მათი გასაღების მიზნით (ანდა მათი გასაღება), როცა ეს სპეციალურად არის აკრძალული. ა. რ-ის სახეები ჩამოთვლილია არაკოოპერირებული შინამრეწველებისა და ხელოსნების რეგისტრაციის წესებსა (სსრ კავშირის მინისტრთა საბჭოს 1949 წ. 30 ივნ. და 1958 წ. 22 აპრ. დადგენილებები) და საქ. სსრ მინისტრთა საბჭოს 1962 წ. 21 თებ., 1970 წ. 12 მარტისა და 8 ოქტ. დადგენილებებში. ა. რ-ა, მაგ., არაკოოპერირებულ შინამრეწველთა და ხელოსანთა მიერ ფეხსაცმლისა და ტანსაცმლის შეკერვა, აგურის, კრამიტის, კირის დამზადება, ავტომანქანის, მოტოციკლისა და ველოსიპედის შეკეთება და სხვ., რისთვისაც ადმ. პასუხისმგებლობაა გათვალისწინებული. ხოლო თუ ა. რ. გამორჩენის მიზნით სისტემატურ ხასიათს იძენს, ეს უკვე დანაშაულად ითვლება. დამნაშავე უფრო მკაცრად ისჯება, როცა არსებობს პასუხისმგებლობის დამამძიმებელი გარემოება (საქ. სსრ სისხლის სამართ. კოდ., მ. 172).
*გ. ტყეშელიაძე.*


ელექტრული აკუმულატორი.

**„აკტი გონიური“,** 1832 წლის ქართველ თავად-აზნაურთა შეთქმულების წესდება; შეადგინა ფილადელფოს *კიკნაძემ*. წესდებაში ჩამოყალიბებული იყო ორგანიზაციის მიზანდასახულობა, წევრთა მიღების წესი, შეთქმულთა შორის დამოკიდებულების ნორმები, საიდუმლოების დაცვის ხერხი და სხვ.; „ა. გ-ში“ გამოყენებულია ე. წ. „მასონური ლოჟებისა“ და ლიბერალურ-განმათ. ორგანიზაციების მიერ შემუშავებული ანალოგიური წესდებანი. დედანი დაცულია საქართველოს ცენტრ. სახელმწ. არქივში. იხ. აგრეთვე *შეთქმულება 1832 წლისა.*

*ლიტ.*: გოზალიშვილი გ., 1832 წლის შეთქმულება, ტ. 1—2, თბ., 1935—70.
*გ. გოზალიშვილი.*

**„აკტი ისტორიჩესკიე“** („ისტორიული აქტები“), რუსეთის სახელმწიფოს ისტორიული დოკუმენტების კრებული. შეაგროვა და გამოსცა *არქეოგრაფიულმა კომისიამ* (ტ. 1—5, სპბ., 1841—43). შეიცავს ძვირფას წყაროებს სოც.-ეკონ., პოლიტ., დიპლომატ. და სამხ. ისტ. საკითხებზე.

*გამოც.*: Акты исторические, собранные и изданные Археографической комиссиею, т. 1—5, СПб., 1841—43.

**„აკტი კავკაზსკოი არხეოგრაფიჩესკოი კომისსიი“,** („კავკასიის არქეოგრაფიული კომისიის აქტები“), საქართველოს, კავკასიისა და ახლო აღმ. ისტ. შესახებ არსებული დოკუმენტების კრებული (XIV ს-იდან მოკიდებული 1862-მდე). დაიბეჭდა კავკ. მეფისნაცვლის გადაწყვეტილებითა და რუსეთის მთავრობის ნებართვით. გამოსცა *კავკასიის არქეოგრაფიულმა კომისიამ*. გამოცემის მიზანი იყო კავკასიაში ცარიზმის კოლონ. პოლიტიკის გამართლება. ამან განაპირობა მასალის ტენდენციური შერჩევა (უმთავრესად შეიცავს სამხ. წყაროებს, ნაკლებად — ცნობებს ეკონ. და სოც. ურთიერთობათა შესახებ). აქტები 12 ტომისაგან შედგება. ტომები თანამიმდევრულად ეძღვნება კავკ. მთავარმართებლებისა და მეფისნაცვალთა მოღვაწეობის პერიოდს. I ტ-ში (კ. კნორინგის მმართველობა, 1801 — 02), შესულია 1398 — 1800 ქართ., არაბ., სპარს. და 1762—1802 რუს. საბუთები; II ტ-ში — 1802—06 (პ. ციციანოვის მმართველობა) საბუთები, დამატებაში კი — XVI ს. კაიტაღის ხელნაწერები, ამავე დროის სპარს. და XVIII ს. რუს., ქართ. და სომხ. საბუთები; III ტ-ში შედის 1806 — 09 (ი. გუდოვიჩის მმართველობა), IV ტ-ში — 1809—11 (ა. ტორმასოვის მმართველობა), V ტ-ში — 1811—16 (ფ. პაულუჩისა და ნ. რტიშჩევის მმართველობა) საბუთები. V ტ-ის დამატებაში არის დოკუმენტები ფრანგ. ენაზე: სპარსეთის მიმოხილვა (1807), პაულუჩის მოხსენებითი ბარათი რუსეთ-სპარსეთის და რუსეთ-ოსმალეთის საზღვრების შესახებ (1817); დ. ბაქრაძის „კავკასია ქრისტიანობის ძველ ძეგლებში“ (რუს. ენაზე), შირვანის, ბაქოს და შაქის ხანებისა და ელისუს სულთნების შთამომავლობითი ნუსხები. VI ტ-ში (ორ წიგნად) წარმოდგენილია 1816—27 (ა. ერმოლოვის მმართველობა) საბუთები, დამატებაში — 1398—1800 სიგელები, ფირმანები და სხვ. დოკუმენტები, 1800—27 უმაღლესი რესკრიპტები და განკარგულებები, დ. ბაქრაძის ზემოხსენებული ნაშრომის მეორე ნაწილი, განჯისა და ყუბის ხანების შთამომავლობითი ნუსხები. VII ტ. შეიცავს 1827—31 (ი. პასკევიჩის მმართველობა) საბუთებს; VIII ტ. — 1831—37 (გ. როზენის მმართველობა), IX ტ.— 1837—44 (ა. ნეიდგარდტისა და ე. გოლოვინის მმართველობა), X ტ. — 1844—54 (მ. ვორონცოვის მმართველობა), XI ტ. — 1854—56 (ნ. მურავიოვის მმართველობა), XII ტ — 1856—62 (ა. ბარიატინსკის მმართველობა) საბუთებს. XII ტ. დამატებაშია ბარიატინსკის ანგარიში (1857—59), შამილის მეთვალყურე ბოქაულის რუნოვსკის დღიური (1859—62). ტომების წინასიტყვაობაში მოცემულია კავკ. მხარის მოღვაწეთა ბიოგრაფიები და უმთავრეს მოვლენათა მიმოხილვები.

არქეოგრაფიული თვალსაზრისით დოკუმენტები არადამაკმაყოფილებლად არის გამოქვეყნებული (არ ახლავს ლეგენდები, არ არის მითითებული წყაროები და სხვ.). მიუხედავად ამისა, საქართვ., კავკ. და ახლო აღმოსავლეთის შესაბამისი ეპოქების ისტ. დიდად მნიშვნელოვანი წყაროა.

*გამოც.*: Акты, собранные Кавказской археографической комиссиею, т. 1—12, Тфл., 1866—1904.

*ლიტ.*: Полиевктов М. А., Кавказская археографич. комиссия и её наследие в Центрархиве ССР Грузии, «საისტორიო მოამბე», 1925, [ტ.] 2.
*შ. ხანთაძე.*

**აკუგრა,** აკუღრა, მთა ბზიფის ქედის სამხრ. განშტოებაზე, მდ. ბაკლანოვკის (აafსთა) სათავესთან. სიმაღლე 2511 *მ*. აგებულია ზედაიურული კირქვებით. ფერდობებზე მთის ფართოფოთლიანი ტყეა, ზემოთ — სუბალპ. მდელოები.

**აკუი,** სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (ანუხვის სოფსაბჭო), მდ. ცკვარის ხეობაში. ზ. დ. 50 *მ*, შავი ზღვიდან 2 *კმ*, გუდაუთიდან 17 *კმ*. ოქტ. რევ. სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). რვაწლ. სკოლა სოფ. ანუხვაში (3 *კმ*).

**აკულტურაცია** (ინგლ. ნეოლოგ. acculturation<ლათ. ad — კენ და cultura — განვითარება), კულტურათა ურთიერთზეგავლენის პროცესი; ერთი ხალხის მიერ სხვა ხალხის კულტურის ნაწილობრივი ან მთლიანი შეთვისება. ტერმინი „ა.“ შემოიღეს აშშ-ში (XX ს. 30-იან წწ.) ინდიელების თანამედროვე კულტურის შესწავლასთან დაკავშირებით. შემდგომ აზიის, აფრიკის, ოკეანიის ხალხთა ა-ის შესწავლის დროს ამ ტერმინით აშშ-ის ეთნოგრაფები ცდილობდნენ მიეჩქმალათ ჩაგრული ხალხების ძალდატანებითი ასიმილაცია. ომის შემდეგ ა-ის პრობლემით განსაკუთრებით დაინტერესდნენ იმ ქვეყნების მეცნიერები (ინდოეთი, ლათ. ამერიკა), სადაც ეროვნ. კონსოლიდაციის პროცესში მონაწილეობდნენ სხვადასხვა წარმოშობისა და კულტ.-ისტ. განვითარების სხვადასხვა დონეზე მდგომი მოსახლ. ჯგუფები. ა-ის პროცესების გარკვევისას საჭიროა შესასწავლი ხალხების კულტურისადმი ისტ. მიდგომა. საბჭ. ლიტ-რაში ტერმინი „ა“ დამოუკიდებელი მნიშვნელობით არ დამკვიდრებულა, თუმცა ხალხთა დაახლოებისა და ასიმილაციის პროცესებს, რ-ებიც ამ ტერმინით აღინიშნება, საბჭ. ეთნოგრაფია სწავლობს.

*ლიტ.*: Бахта В. М., Проблема аккультурации в современной этнографической литературе США, *კრ.*: Современная американская этнография, М., 1963 (ბიბლიოგრ.).

**აკუმულატორების ბატარეა** ელექტრული, კონსტრუქციულად და ელექტრულად შეერთებული ერთი ტიპის *აკუმულატორების* ჯგუფი. განკუთვნილია ისეთი დენის ძალის, ძაბვის, ელექტრული მუხტის ან სიმძლავრის მისაღებად, რ-ის მოცემა ერთ ელემენტს არ შეუძლია. აკუმულატორების პარალელური შეერთების დროს ა. ბ-ის ძაბვა (ემძ) ცალკეული ელემენტის ძაბვის ტოლია, ხოლო საერთო ელექტრული მუხტი ყველა აკუმულატორის ელექტრული მუხტების ჯამია. მიმდევრობითი შეერთებისას ჯამდება ემძ. შერეულ შეერთებას მიმართავენ ა. ბ-ის ელექტრული მუხტისა და ემძ-ის გასადიდებლად. ა. ბ. მუდმივი დენის წყაროა.

**აკუმულატორი** (ლათ. accumulator — შემგროვებელი < accumulo — ვაგროვებ), მოწყობილობა, რ-ითაც შეიძლება ენერგიის დაგროვება, შემდეგ კი მისი თანდათანობით დახარჯვა. დასაგროვებელი ენერგიის სახეობათა მიხედვით ა. არის ელექტრული, ჰიდრავლიკური, თბური, ინერციული და სხვ.

**აკუმულაცია** (ლათ. accumulatio— დაგროვება), 1. დაგროვება, შეკრება, მაგ., ენერგიის ა. (იხ. *აკუმულატორი*). 2. ხმელეთზე ან წყლის აუზში ფხვიერი მინერ. და ორგ. პროდუქტების მექან. დაგროვების პროცესების საერთო სახელწოდება. არჩევენ ა-ის ორ ძირითად ტიპს — ვულკანურს და დანალექს (სედიმენტაცია, ნალექთა დაგროვება). ა-ის პროდუქტების *დიაგენეზისის* შედეგად წარმოიქმნება ვულკანოგენური, დანალექი და ორგანოგენული ქანები. გამომწვევი გეოლ. ფაქტორების მიხედვით განარჩევენ ზღვიურ, მდინარეულ (დელტები, ტერასები და სხვ.), ეოლურ (დიუნები, ბარხანები, ლიოსი), მყინვარულ (მორენები, ოზები), ფლუვიოგლაციალურ, ვულკ. და სხვ. ა-ს.

**აკუმულაციური ვაკე,** სხვადასხვა წარმოშობის (მდინარეული, ტბიური, ზღვიური, მყინვარული) ფხვიერი ნალექი ქანების დაგროვების (აკუმულაციის) შედეგად წარმოქმნილი ვაკე. მაგ., მდინარის აკუმულაციური მოქმედებით წარმოიშვა ამაზონის, დას. ციმბირის, ლომბარდიის, კოლხეთისა და სხვ. ვაკეები.

**აკუმულაციური რელიეფი,** რელიეფის ფორმათა ერთობლიობა, წარმოქმნილი ზღვიური, მდინარეული, ტბიური, მყინვარული, ვულკ. ნალექების (ლავა და ფერფლი) არათანაბარი დაგროვების (აკუმულაციის) შედეგად. არსებობს რამდენიმე გენეტ. ტიპის ა. რ.: წყალ-აკუმულაციური (წყალ-აკუმულაციური ვაკე, პროლუვიური და დელუვიური შლეიფი, კალაპოტისპირა და ნაპირის ზვინულები, ცელები და სხვ.), მყინვარულ-აკუმულაციური (მორენული და ფლუვიოგლაციალური ვაკე, ბოლო მორენები, დრუმლინები, კამები), ეოლურ-აკუმულაციური (დიუნები და ბარხანები), გრავიტაციული (ჩამონაშალი, ჩამონაზვავი), ვულკ. (ვულკ. კონუსები, გუმბათები და სხვ.), ორგანოგენულ-აკუმულაციური (ზედაური ტორფნარი, მარჯნის რიფები). ა. რ-ის ზოგი ფორმა ანთროპოგენურია — გაჩენილია ადამიანის მოქმედების შედეგად (ტერიკონები, მიწაყრილები).



1

სტ. *აკვარელი.* (*I*). **1.** გ. გაბაშვილი „ტივებზე“. 1902 საქართველოს ხელოვნების მუზეუმი თბილისი; **2.** ვ. ჯაფარიძე. „გაზაფხული ჩვენს ეზოში“. 1967. ავტორის საკუთრება, **3.** ს. მაისაშვილი. „ელდარი, კაკბები“. 1968. ავტორის საკუთრება.



2



3









სტ. *აკვარელი. (II).* **1.** პ. სოკოლოვი. ა. ვიტალის პორტრეტი. მოქანდაკე ი. ვიტალის ცოლი. 1838. ტრეტიაკოვის გალერეა; **2.** მ. ვრუბელი. „ვენეცია“. 1892. კერძო კუთვნილება. ლენინგრადი; **3.** პ. კონჩალოვსკი. „პეტერგოფი“. 1931. კერძო კუთვნილება. მოსკოვი; **4.** ა. ფონვიზინი. „შვილი“. 1940. ავტორის საკუთრება.

**აკუპუნქტურა,** ნემსის ჩხვლეტით მკურნალობის უძველესი მეთოდი ჩინურ ხალხურ მედიცინაში. ა-ისა და ნემსით მოწვის (ჯენ-ძიუ) მეთოდი ჩინეთიდან თანდათანობით სხვა ქვეყნებშიც გავრცელდა; VII ს-ში ა. შემოიღეს იაპონიაში, კორეაში, ვიეტნამში, ინდოეთსა და აზიის სხვა ქვეყნებში, ხოლო XIII ს-ში — ევროპაშიც. რუსეთში პირველად პ. ჩარუკოვსკიმ გამოაქვეყნა ცნობები ა-ისა და ნემსით მოწვის შესახებ (1828). დღეს ა-ს მსოფლიოს მრავალ ქვეყანაში იყენებენ. 1956 მკურნალობის ეს მეთოდი საბჭ. კავშირის 50 ქალაქის კლინიკებსა და სპეც. სამკურნ. დაწესებულებებში დაინერგა. ა-თვის საჭირო ნემსები სხვადასხვა ლითონისაგან (უმთავრესად ვერცხლისაგან) მზადდება. ნემსი სხეულის გარკვეულ ანატ. წერტილებში შეჰყავთ (ცნობილია სულ 664 წერტილი). ა. კარგ შედეგს იძლევა პერიფერიული ნერვული სისტემის, რევმატულ და სხვ. ალერგიულ დაავადებათა მკურნალობის დროს. *გ. თვალაძე.*

**აკურა,** სოფელი თელავის რ-ნში, გომბორის ქედის აღმ. ფერდობის ძირას, მდ. ვანთისხევზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., ვანთა). რკინიგზის სადგური. ზ. დ. 620 *მ,* თელავიდან 13 *კმ.* კოლ-ბა „მოწინავე" (მევენახეობა), ღვინის ქ-ნა. საშ. სკოლა, კულტსახლი (კინოდანადგარი), ბ-კა, ამბულ., აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა. ა-ის მიდამოებშია მამადავითის მონასტერი.



აკურა. სამნავიანი ბაზილიკა. 855 წ.

**აკურეირი** (Akureyri), ქალაქი ჩრდ. ისლანდიაში, ეია-ფიორდის ნაპირზე. ეკონ. მნიშვნელობით ქვეყნის მეორე ქალაქი და ნავსადგური. 10,6 ათ. მცხ. (1970). თევზჭერის ცენტრი, თევზის ქონის წარმოება. სას.-სამ. ექსპერ. სადგური. დასახლებული პუნქტი ა. ცნობილია 1786-იდან.

**აკუსილაე არგოსელი** (Akusilaos) (ძვ. წ. VI ს.), ძვ. ბერძენ ისტორიკოსთა უფროსი თაობის, ე. წ. უფროსი ლოგოგრაფების წარმომადგენელი. ავტორია სამი წიგნის შემცველი საისტ. თხზულებისა „გენეალოგიები", რ-ის მცირე ფრაგმენტებმა მოაღწია ჩვენამდე. ამ თხზულებაში ა. ა. აღწერდა მითური ხანის ისტორიას. მისი მთავარი წყარო იყო მითები, ლეგენდები და ეპიკური ნაწარმოებები. დაწვრილებით აქვს გადმოცემული არგონავტთა თქმულების უძველესი ვერსია.

*ლიტ.*: უ რ უ შ ა ძ ე ა., ძველი კოლხეთი არგონავტების თქმულებაში, თბ., 1964.

**აკუსტიკა** (ბერძნ. akustikos — სმენისა), სიტყვის ვ ი წ რ ო  გ ა გ ე ბ ი თ, მოძღვრება *ბგერის,* ე. ი. აირებში, სითხეებსა და მყარ სხეულებში სმენისათვის მისაწვდომი დრეკადი რხევებისა და ტალღების შესახებ (ასეთი რხევების სიხშირე 16 *ჰც*—20 *კჰც* დიაპაზონშია); ფ ა რ თ ო  გ ა გ ე ბ ი თ, ფიზიკის დარგი, რ-იც იკვლევს დრეკად რხევებსა და ტალღებს ყველაზე დაბალი სიხშირიდან (პირობით 0 *ჰც*-იდან) ძალიან მაღალ სიხშირემდე ($10^{12}$—$10^{13}$ *ჰც*), მათ ურთიერთქმედებას ნივთიერებასთან და ამ რხევების (ტალღების) გამოყენებას.

ა. ცოდნის ერთ-ერთი უძველესი დარგია, რ-ის შესახებ პირველი ისტ. ცნობები ჯერ კიდევ ძვ. ბერძენ და რომაელ მეცნიერთა შრომებში გვხვდება (პითაგორა, ძვ. წ. VI ს., რ-მაც აღმოაჩინა კავშირი ტონის სიმაღლესა და სიმის სიგრძეს შორის; ემპედოკლე, ძვ. წ. V ს.; არისტოტელე, ძვ. წ. IV ს., რ-მაც ახსნა ექოს მოვლენა; პოლიონ ვიტრუვიუსი, ძვ. წ. I ს. და სხვ.). ა-ის ნამდვილი მეცნ. განვითარება იწყება აღორძინების ეპოქაში, როდესაც იტალ. მეცნ. ლეონარდო და ვინჩი (XV—XVI სს.) იკვლევს ბგერის არეკვლის მოვლენას.

ა-ის, როგორც ფიზ. დარგის, განვითარების ისტორია შეიძლება დაიყოს 3 პერიოდად. I პერიოდი — XVII ს. დასაწყისიდან XVIII ს. დასაწყისამდე. იტალ. მეცნიერმა გ. გალილეიმ აღმოაჩინა, რომ მჟღერი სხეული ირხევა და ბგერის სიმაღლე დამოკიდებულია ამ რხევათა სიხშირეზე, ხოლო ინტენსივობა—მათს ამპლიტუდაზე. ფრანგმა მეცნიერმა მ. მერსენმა განსაზღვრა მჟღერი სიმის რხევათა რიცხვი. მანვე პირველმა გაზომა ბგერის გავრცელების სიჩქარე ჰაერში (414 *მ/წმ*). ინგლ. მეცნიერმა რ. ჰუკმა ცდით დაადგინა დრეკადობის თეორიისა და ა-ის ძირითადი კანონი—სხეულის დეფორმაციასა და ძაბვას შორის პროპორციულობა. ჰოლანდ. მეცნიერმა კ. ჰიუიგენსმა შეიმუშავა ტალღური მოძრაობის ძირითადი პრინციპი. II პერიოდი მოიცავს ორ საუკუნეს (XVIII ს. დასაწყისიდან XX ს. დასაწყისამდე). ამ პერიოდში ა. ვითარდება როგორც მექანიკის ნაწილი. ინგლ. მეცნიერის ი. ნიუტონის შრომებით იწყება კლასიკური ფიზ. აღმავლობა. მექანიკა, ჰიდროდინამიკა და დრეკადობის თეორია, ტალღების თეორია, ა. და ოპტიკა მჭიდრო ურთიერთკავშირში ვითარდება. პეტერბ. მეცნ. აკად. წევრებმა ლ. ეილერმა და დ. ბერნულიმ, ფრანგმა მეცნიერებმა ჟ. დ'ალამბერმა და ჟ. ლაგრანჟმა შექმნეს სიმის, ფირფიტისა და ღეროს რხევების თეორია, ახსნეს *ობერტონების* წარმოშობა. გერმანელმა მეცნიერმა ე. ხლადნიმ ექსპერიმენტულად გამოიკვლია ბგერითი რხევების ფორმები. ინგლ. მეცნიერმა თ. იუნგმა და ფრანგმა მეცნიერმა ო. ფრენელმა განავითარეს ჰიუიგენსის წარმოდგენა ტალღების გავრცელების შესახებ, შექმნეს ტალღების ინტერფერენციისა და დიფრაქციის თეორია. ავსტრ. მეცნიერმა კ. დოპლერმა დაადგინა დამკვირვებლის მიმართ ბგერის წყაროს მოძრაობისას ტალღების სიხშირის ცვლილების კანონი. ფრანგმა მეცნიერმა ჟ. ფურიემ ჩამოაყალიბა პერიოდული პროცესების მარტივ ჰარმონიულ შემადგენლებად დაშლის მათ. მეთოდი. გერმ. მეცნიერმა ჰ. ჰელმჰოლცმა ჩაატარა ბგერის ექსპერ. ანალიზი, შექმნა სმენის ორგანოს — ყურის ფიზ. თეორია, რითაც საფუძველი ჩაუყარა ფიზიოლ. და მუს. ა-ს. ინგლ. ფიზიკოს რელეს (ჯ. სტრატი) საფუძვლიანი გამოკვლევებით („ბგერის თეორია") დამთავრდა კლასიკური ა-ის განვითარება. XIX—XX სს. მიჯნაზე ა-ის განვითარებაში თავისი შრომებით დიდი წვლილი შეიტანეს რუსმა ფიზიკოსებმა ნ. უმოვმა და პ. ლებედევმა. ამავე პერიოდში ამერ. მეცნიერმა უ. სებინმა საფუძველი ჩაუყარა არქიტ. ა-ს.

ა-ის განვითარების მესამე, თანამედროვე პერიოდი იწყება XX ს. 20-იანი წწ-იდან და დაკავშირებულია ელექტროაკუსტიკის განვითარებასა და რადიოტექნიკისა და რადიომაუწყებლობის შექმნასთან. ელექტრონული მილაკის გამოგონებით დაიწყო ახალი ეტაპი ექსპერ. და თეორ. ა-ის განვითარებაში, შეიქმნა ელექტროაკუსტიკა, რადიოაკუსტიკა და გამოყენებითი ა-ის ახალი დარგები. განსაკუთრებული ყურადღება ეთმობა ავტორხევების თეორიას, რ-ის განვითარებაში დიდი წვლილი შეიტანეს საბჭ. ფიზიკოსებმა ლ. მანდელშტამმა და ნ. პაპალექსიმ. ა. ეიხენვალდმა და ნ. ანდრეევმა ჩაატარეს გამოკვლევები მძლავრი ბგერითი ტალღების შესასწავლად. ნ. ანდრეევმა, ი. რუსაკოვმა (1934) და მოგვიანებით დ. ბლოხინცევმა (1947) შექმნეს მოძრავ გარემოთა ა-ის საფუძვლები. ჰიდროაკუსტიკის განვითარებაში პირველ წარმატებებს მიაღწია ფრანგმა ფიზიკოსმა პ. ლანჟევენმა. ბგერის შთანთქმის, გაბნევისა და არეკვლის პრობლემებს, რ-ებმაც განსაკუთრებული მნიშვნელობა მოიპოვეს სამშენებლო და არქიტ. ა-ის განვითარებასთან დაკავშირებით, იკვლევენ საბჭ. მეცნიერები ს. რჟევკინი, გ. მალიუჟინცი და ვ. ფურდუევი. უკანასკნელ წლებში განსაკუთრებული ყურადღება ექცევა მაღალი სიხშირისა და დიდი ინტენსივობის ულტრაბგერების შესწავლას. ჯერ კიდევ 20-იან წლებში საბჭ. მეცნიერმა ს. სოკოლოვმა ულტრაბგერა გამოიყენა ლითონების დეფექტოსკოპიისათვის. ლ. მანდელშტამმა და ფრანგმა მეცნიერმა ლ. ბრილუენმა შექმნეს მყარ და თხევად სხეულებში ულტრაბგერის ტალღებზე სინათლის გაბნევის თეორია (მანდელშტამ-ბრილუენის მოვლენა). უკანასკნელ წლებში ინფორმაციის თეორიისა და კიბერნეტიკის განვითარებასთან ერთად განსაკუთრებით ვითარდება ფსიქოფიზიოლ. ა. თანამედროვე ა. იყოფა ზოგად, გამოყენებით და ფსიქოფიზიოლ. ა-დ. ზ ო გ ა დ ი  ა. თეორიულად და ექსპერიმენტულად შეისწავლის ბგერის წარმოქმნისა და გავრცელების პროცესებს, სხვა ფიზ. მოვლენებთან ბგერითი მოვლენების კავშირს. პირობით იგი შეიძლება გაიყოს ბ გ ე რ ი ს  თ ე ო რ ი ა დ, ფ ი ზ ი კ უ რ  ა-ად და ა რ ა წ რ ფ ი ვ  ა-ად. ბგერის თეორია იყენებს რხევებისა და ტალღების თეორიაში დამუშავებულ ზოგად მეთოდებს. მცირე ამპლიტუდის რხევებისა და ტალღებისათვის იყენებენ რხევებისა და ტალღების დამოუკიდებლობის კანონს (*სუპერპოზიციის პრინციპი*), რ-ის საფუძველზეც სივრცის სხვადასხვა არეში განსაზღვრავენ ბგერის ველს და მის ცვლილებას დროის მიხედვით.

დრეკადი ტალღების გავრცელებაზე, გენერაციასა და მიღებაზე გავლენას ახდენს გარემოს თვისებებთან და მდგომარეობასთან დაკავშირებული ბევრი ფაქტორი, რასაც განიხილავს ფიზ. ა., რ-ის ამოცანაა, შეისწავლოს დრეკადი ტალღების სიჩქარისა და შთანთქმის დამოკიდებულება გარემოს ტემპ-რაზე, სიბლანტეზე და სხვ. ფაქტორებზე. ფიზ. ა-თვის მნიშვნელოვანი საკითხებია აგრეთვე ელემენტარული ბგერითი ტალღების (*ფონონების*) ურთიერთქმედება ელექტრონებთან და ფოტონებთან. ეს ურთიერთქმედება განსაკუთრებით მნიშვნელოვანი ხდება ძალიან მაღალი ულტრაბგერითი და ჰიპერბგერითი სიხშირეებისათვის დაბალი ტემპ-რის დროს. ასეთ სიხშირეთა და ტემპ-რათა არეში თავს იჩენს კვანტური ეფექტები. ფიზ. ა-ის ამ ნაწილს ზოგჯერ კვანტურ ა-ს უწოდებენ. არაწრფივი ა. შეისწავლის ინტენსიურ ბგერით პროცესებს, როცა სუპერპოზიციის პრინციპი არ სრულდება და ბგერითი ტალღა გავრცელებისას ცვლის გარემოს თვისებებს. თეორიული თვალსაზრისით ა-ის ეს მეტად რთული ნაწილი სწრაფად ვითარდება.

გ ა მ ო ყ ე ნ ე ბ ი თ ი  ა. მეტად ფართო დარგია, მას განეკუთვნება ელექტროაკუსტიკა, *აკუსტიკური გაზომვები*— ბგერითი წნევის, ბგერის ინტენსივობის გაზომვა და სხვ.; არქიტ. და სამშენებლო ა-ის ამოცანაა მუსიკისა და მეტყველების კარგი სმენადობის მიღება როგორც დახურულ შენობებში, ისე ღია სივრცეში, ხმაურის შემცირება, ბგერათსაიზოლაციო და ბგერათშთამნთქმელი მასალის დამუ-

აკუსტიკური გამომსხივარი.




ნახ. 1.



ნახ. 2.

შავება. გამოყენებითი ა. შეისწავლის აგრეთვე ხმაურს, ვიბრაციას და მათთან ბრძოლის ხერხებს. ოკეანეში ბგერის გავრცელების და მასთან დაკავშირებით წარმოშობილი მოვლენების შესწავლა კი ჰიდროლოკაციისა და ჰიდროაკუსტიკის ამოცანაა.

ატმოსფერული ა. *მეტეოროლოგიის* ნაწილია და იკვლევს ატმოსფეროში ბგერის გავრცელების თავისებურებებს, რ-ებიც განპირობებულია მისი სტრუქტურის არაერთგვაროვნობით. გეოაკუსტიკა შეისწავლის ბგერის გამოყენებას საინჟინრო გეოფიზიკასა და გეოლოგიაში.

ულტრაბგერასა და ჰიპერბგერას დიდი გამოყენებითი მნიშვნელობა აქვს, როგორც ფიზ. ექსპერიმენტის ტექნიკაში, ისე მრეწველობაში, ტრანსპორტზე, მედიცინაში და სხვ. მაგ., გაზომვის ტექნიკაში სითხეთა კუმშვადობის და მყარი სხეულის დრეკადობის მოდულის განსაზღვრა და სხვ.; სამრეწვ. კონტროლში — ლითონებისა და შენადნობების დეფექტოსკოპია, ქიმ. რეაქციის მიმდინარეობის კონტროლი და სხვ.; ტექნოლ. გამოყენება — ზედაპირების ულტრაბგერითი ბურღვა, გასუფთავება და დამუშავება, აეროზოლების კოაგულაცია და სხვ.

ფ ს ი ქ ო ფ ი ზ ი ო ლ ო გ ი უ რ ი ა. შეისწავლის ცოცხალი ორგანიზმების (ადამიანი და ცხოველები) ბგერის გამომცემ და მიმღებ ორგანოებს, სამეტყვ. ბგერის წარმოქმნის, გადაცემისა და აღქმის პრობლემებს. შედეგებს იყენებენ ელექტროაკუსტიკაში, არქიტექტურულ ა-ში, ინფორმაციისა და კავშირის თეორიაში, მუსიკაში, მედიცინაში, ბიოფიზიკაში და ა. შ. ფსიქოფიზ. ა-ს განეკუთვნება მეტყველება, სმენა, ფსიქოლოგიური ა., ბიოლოგიური ა.

სსრკ-ში ა-ის პრობლემებს იკვლევენ სსრკ მეცნ. აკად. აკუსტიკის ინ-ტში, სამშენებლო ფიზიკის სამეცნ.-კვლ. ინ-ტში, სამეცნ.-კვლ. კინოფოტო ინ-ტში, ბგერის ჩაწერის ინ-ტში და მთელი რიგი უმაღლესი სასწავლებლების კათედრებსა და ლაბორატორიებში.

ა-ის სამეცნ. საკითხებს აშუქებს სხვადასხვა ფიზ. და აგრეთვე სხვა ჟურნალები: „Акустический журнал" (М., 1955-იდან), „Acustica" (Stuttg., 1951-იდან), „Journal of the Acoustical Society of America" (N. Y., 1929-იდან) და სხვ.

*ლიტ.*: მ ი რ ი ა ნ ა შ ვ ი ლ ი მ., ზოგადი ფიზიკის კურსი, ნაწ. 2, თბ., 1966; Г о р е л и к Г. С., Колебания и волны, 2 изд., М., 1959; М о р с Ф., Колебания и звук, пер. с англ., М., 1949; С к у ч и к Е., Основы акустики, пер. с нем., т. 1—2, М., 1958—59; С т р е т т Дж. В. (лорд Р э л е й), Теория звука, пер. с англ., 2 изд., т. 1—2, М., 1955.

**აკუსტიკური არხი,** მოწყობილობათა და ფიზ. გარემოთა ერთობლიობა, რ-იც ბგერითი და ულტრაბგერითი მოვლენების მეოხებით გადასცემს სიგნალებს. ა. ა-ში მართვის ან კონტროლისათვის იყენებენ პასიურ სიგნალებს (ე. ი. საკონტროლო, მაგ., ტექნოლ. პროცესში წარმოქმნილ აკუსტიკურ მოვლენებს) ან აქტიურ, სპეციალურად შექმნილ ბგერითს სიგნალებს. პასიურ სიგნალებს მიმართავენ წარმოებაში ნაკეთობის ან აგრეგატის წუნის გამოსავლენად, წუნს ადგენენ ხმაურის მიხედვით (მაგ. კბილანა-გადაცემებიანი აგრეგატების ხარისხის კონტროლი); მედიცინაში — ორგანიზმში შუილის შესასწავლად. ბგერითი ან ულტრაბგერითი დიაპაზონის აქტ. სიგნალების დახმარებით გადასცემენ ცნობებს, დისტანციურად ზომავენ სხვადასხვა სიდიდეებს, განსაზღვრავენ საკონტროლო გარემოს პარამეტრს, აღმოაჩენენ არასასურველ ჩანართებს (იხ. *აკუსტიკური დეფექტოსკოპია*) და სხვ.

**აკუსტიკური გაზომვა,** ბგერისა და ხმაურის დამახასიათებელი სიდიდეებისა და სხვადასხვა ხარისხობრივი მაჩვენებლის გაზომვა. აკუსტიკაში უმთავრესად იზომება *ბგერის წნევა, ბგერის ინტენსივობა,* გავრცელების სიჩქარე, სიხშირე, პერიოდი, მილევადობის კოეფიციენტი და სხვ.; მეტად მნიშვნელოვანი მახასიათებელია ბგერის წნევა, რ-საც ადამიანის ყური აღიქვამს ბგერის განსაზღვრული დიაპაზონის ტალღებიდან. ა. გ. მჭიდროდაა დაკავშირებული ელექტრულ გაზომვებთან და უმთავრესად ელექტრონული საზომი ხელსაწყოებით ხორციელდება. ბგერისა და ხმაურის ცვალებადობა დროში და ბგერის ტალღების რთული სივრცებრივი განაწილება შენობებში დამატებით სიძნელეებს ქმნის აკუსტ. სიდიდეების გაზომვისათვის. ბგერის წნევის გასაზომად იყენებენ საზომ *მიკროფონს* (ჰაერში) ან *ჰიდროფონს* (წყალში). ამ ხელსაწყოთა მიმღები ნაწილი ბგერითს სიგნალებს გარდაქმნის შესაბამის ელექტრულ ძაბვად, რ-იც შემდეგ მაძლიერებლის შესავალს მოედება და ინდიკატორული საზომი ხელსაწყოებით იზომება. ბგერის ძალას ზომავენ *ხმაურსაზომით,* რელეს დისკოსა და სხვ. საშუალებებით. ა. გ-ს ხშირად მიმართავენ ელექტროაკუსტ. აპარატურის, ბგერის ადაპტერის, ტელეფონების, მიკროფონებისა და სხვ. შესწავლა-გამოკვლევისას. ა. გ-ის დახმარებით შესაძლებელია არქიტ. ნაგებობათა რევერბერაციის დროის, ბგერის არეკვლისა და შთანთქმის კოეფიციენტების განსაზღვრა და ნაგებობათა ბგერითი იზოლაციის დადგენა.

ა. გ-ის განსაკუთრებულ ჯგუფს განეკუთვნება *აუდიომეტრია*.

*ლიტ.*: Б е р а н е к Л., Акустические измерения, пер. с англ., М., 1952; Р и м с к и й-К о р с а к о в А. В., Акустические измерения, М., 1965. ა. *მუჩიაური*.

**აკუსტიკური გამომსხივარი,** დრეკად გარემოში ბგერითი ველის შესაქმნელი მოწყობილობა. ა. გ-ის მოქმედება დამყარებულია დრეკად გარემოში მყარი სხეულებისა და ზედაპირების რხევებზე (დეკაზე დამაგრებული სიმი, ფირფიტა, მემბრანა და სხვ.), თვით ჰაერის რხევათა აღძვრაზე (სასტვენი, თერმოფონი, იონოფონი) და სხვ.; ა. გ-ის მთავარი მახასიათებლებია გამოსხივებულ სიხშირეთა დიაპაზონი, გამოსხივების სიმძლავრე, მიმართულობა. ა. გ-ს, რ-ის ბგერითი ტალღების წყაროს ზომა გამოსხივებული ბგერითი ტალღის სიგრძეზე ნაკლებია, ეწოდება ელემენტარული ა. გ.; მას ახასიათებს არამკვეთრად მიმართული გამოსხივება. რთულ ა. გ-ში გულისხმობენ ბგერითი ტალღების წყაროს, რ-ის ზომა გამოსხივებული ბგერითი ტალღის სიგრძეზე მცირე არაა. რთულ ა. გ-ს ახასიათებს მკვეთრად მიმართული გამოსხივება.

უმარტივესი ა. გ. α-რადიუსიანი პულსირებადი სფეროა, რ-იც გარემოში ქმნის სფერული ტალღების ველს (ნახ. 1). ასეთ ა. გ-ს ნულოვანი რიგის გამომსხივარი ეწოდება. უმარტივესი სასრული ზომის ა. გ. არის სფეროც, რ-იც წონასწორობის მდებარეობის მიმართ რხევითს მოძრაობას ასრულებს (ნახ. 2).

რეალური ა. გ-ის მიერ შექმნილი ბგერითი ველის გათვლისათვის ამ ველს ადარებენ იდეალური გამომსხივარის მიერ შექმნილ ველს. მიმართული გამოსხივების მისაღებად პრაქტიკაში იყენებენ ელემენტარული გამომსხივარებისაგან შედგენილ გამომსხივართა სისტემას (ჯგუფურ გამომსხივარს).

· *ლიტ.*: Г о р е л и к Г. С., Колебания и волны, 2 изд., М., 1959; М о р с Ф., Колебания и звук, пер. с англ., М., 1949.

**აკუსტიკური დეფექტოსკოპია,** არამრღვევი კონტროლის მეთოდები, რ-ებიც დამყარებულია დრეკადი (ჩვეულებრივ ლუნვადი) რხევების, უპირატესად ბგერის სიხშირის (20 *კჰც*-მდე) გამოყენებაზე; განკუთვნილია მრავალშრეულ კონსტრუქციებში წებოიან შეერთებათა დეფექტებისა და შრეული პლასტიკების განშრევების გამოსავლინებლად, აგრეთვე სხმულის, აბრაზიული ქარგოლებისა და სხვათა კონტროლისათვის. იხ. *დეფექტოსკოპია*.

**აკუსტიკური მასალა,** ბგერათშთამნთქმელი და ბგერათსაიზოლაციო შუასადები მასალები. ბ გ ე რ ა თ შ თ ა მ ნ თ ქ მ ე ლ მ ა ს ა ლ ა ს უმთავრესად იყენებენ საწარმოთა შენობებსა (სამრეწვ. საამქროები, მემანქანეთა ბიუროები) და ტექ. მოწყობილობებში (ჰაერის კონდიცირებისა და ვენტილაციის დანადგარები) ხმაურის შესამცირებლად, აგრეთვე საზ. შენობათა (მაყურებელთა დარბაზები, აუდიტორიები, რადიო- და ტელესტუდიები და სხვ.) სმენადობის ოპტიმალური პირობებისა და აკუსტ. თვისებების გასაუმჯობესებლად. ბგერათშთანთქმის უნარს განაპირობებს მასალის ფოროვანი სტრუქტურა და ურთიერთდაკავშირებული ფორების სიჭარბე (ფორების მაქს. დიამეტრი 2 *მმ,* საერთო ფორიანობა — მოცულობის არანაკლები 75%). ბგერათშთამნთქმელი მასალის ეფექტურობას განსაზღვრავს კოეფიციენტი α, რ-იც ტოლია შთანთქმული ენერგიის რაოდენობისა და მასალაზე დაცემული ბგერითი ტალღების ენერგიის საერთო რაოდენობის შეფარდებისა. ბგერათშთამნთქმელი მასალა ბოჭკოვანი, მარცვლოვანი ან უჯრედოვანი აგებულებისაა. იგი შეიძლება იყოს რბილი, ნახევრად ხისტი ან სალი. რბილ ბგერათშთანმთქმელ მასალას (ბამბისა და მინაბოჭკოს ლეიბები და რულონები) ფოროვანი აფსკით ფარავენ ან ალუმინთან, აზბესტცემენტსა და სხვ. პერფორირებულ ფურცლოვან ეკრანთან ერთად იყენებენ. ამ მასალის მოცულობითი მასა აღწევს 70 *კგ/მ*$^3$-მდე. საშუალო სიხშირის დროს (250—1000 *ჰც*) ბგერის შთანთქმის კოეფიციენტი (α) 0,7-იდან 0,85-მდე იცვლება. ნახევრად ხისტი მასალაა მინერ. ბამბის ან მინაბოჭკოს (მოცულობითი მასა — 80—130 *კგ/მ*$^3$) და მერქანბოჭკოს ფილები (მოცულობითი მასა — 180—300 *კგ/მ*$^3$), რ-თა ზედაპირს ფარავენ ფოროვანი საღებავით ან აფსკით. მასალის ბგერის შთანთქმის კოეფიციენტი $\alpha = 0{,}65 - 0{,}75$-ს (საშ. სიხშირის დროს). ნახევრად ხისტია აგრეთვე ფოროვანი პლასტმასის ბგერათშთამნთქმელი ფილები. სალი მასალის ფილებს ამზადებენ დამარცვლული ან სუსპენზირებული მინერ. ბამბისა და კოლოიდური შემკვრელისაგან. ფილების ზედაპირს ღებავენ და სხვადასხვა ფაქტურას ანიჭებენ. ხისტი მასალის მოცულობითი მასა 300—400 *კგ/მ*$^3$-ა. საშუალო სიხშირის დროს $\alpha = 0{,}6 - 0{,}7$. სალი მასალის სახესხვაობაა ფილები და დუღაბები, რ-თა შედგენილობაში შედის ფოროვანი შემვსები (ვერმიკულიტი, პემზა და სხვ.) და თეთრი ან ფერადი პორტლანდცემენტები. იყენებენ ე. წ. აკუსტ. ფიბროლიტის ფილებსაც.

ბ გ ე რ ა თ ს ა ი ზ ო ლ ა ც ი ო შ უ ა ს ა დ ე ბ მ ა ს ა ლ ა ს (მერქანბოჭკოს ფილები, მინერ. ბამბისა და მინაბოჭკოს რულონები და ფილები; მოცულობითი მასა — 30—120 *კგ/მ*$^3$) ამზადებენ ორგ. ან მინერ. წარმოშობის ბოჭკოებისაგან, აგრეთვე ელასტ. აირსავსე პლასტმასისაგან (ქაფპოლიურეტანის, ქაფპოლივინილქლორიდის, სინთეზური კაუჩუკის ლატექსის ფილები; მოცულობითი მასა — 40—270 *კგ/მ*$^3$). ბგერათსაიზოლაციოდ ზოგჯერ სხმული ან დაფუჭვილი რეზინის ცალკეულ შუასადებს ხმარობენ. ბგერათსაიზოლაციო მასალას იყენებენ სართულშუა გადახურვის კონსტრუქციებში, შიგა კედლებსა და ტიხრებში, აგრეთვე ვიბროსაიზოლაციო შუასადებად მანქანა-მოწყობილობათა ქვეშ. თუ ამ მასალის დატვირთვა 20 *მეგნ/მ*$^2$-ის (200 *კგძ/სმ*$^2$) ტოლია,

მისი დრეკადობის მოდული დაბალია — 1,2 *მეგნ/მ*$^2$-მდე (12 *კგძ/სმ*$^2$), ბგერათსაიზოლაციო მასალა ბგერის ძალასა და ვიბრაციას ასუსტებს მოქნილი ჩონჩხითა და ფორებში მოქცეული ჰაერით.

**აკუსტიკური მტვერსაზომი,** ჰაერის დამტვრიანების განმსაზღვრელი ხელსაწყო. ა. მ-ის მუშაობის პრინციპი ემყარება აკუსტ. ველის თვისებას — შეცვალოს თავისი პარამეტრები გამოსაკვლევი ატმოსფეროს შედგენილობის მიხედვით. დამტვრიანებული ჰაერი ხვდება ბგერითი ან ულტრაბგერითი რხევების გენერატორით აღჭურვილ კამერაში. აკუსტ. რხევების ენერგიის ცვლილება, რაც ჰაერში მტვრის კონცენტრაციაზეა დამოკიდებული, გადაეცემა იმავე კამერაში მოთავსებულ მიმღებს და ფიქსირდება ა. მ-ის სკალაზე (*მგ/მ*$^3$). ა. მ-ს იყენებენ შახტებში, მაღაროებში, გამამდიდრებელ ფ-კებში და სხვ.

**აკუსტიკური მტვერსაჭერი,** დამტვრიანებული ჰაერის გასაწმენდი დანადგარი. ა. მ-ის მუშაობის პრინციპი დაფუძნებულია ბგერითი ან ულტრაბგერითი ტალღების ველში წვრილდისპერსიული მტვრის ნაწილაკების კოაგულაციასა (გამსხვილებასა) და ჰაერის ნაკადიდან მათ გამოცვენაზე. აკუსტ. ველს ქმნის აირჭავლური გენერატორი.

ა. მ. განსაკუთრებით ეფექტურია მაშინ, როცა ჰაერი ძლიერ დამტვრიანებულია (1—5 *გ/მ*$^3$ და მეტი); იყენებენ ქიმ., ცემენტისა და სხვ. წარმოების დახურულ აპარატებში.

**აკუსტიკური ტრავმა,** სმენის ორგანოს დაზიანება დიდი სიძლიერის ბგერების მოქმედებით. შიგნითა ყურში ამ დროს მომხდარ ავადმყოფურ ცვლილებებს მოსდევს სმენის დაქვეითება, ზოგჯერ კი სიყრუეც. განარჩევენ მწვავე და ქრონ. ა. ტ-ს. მწვავე ა. ტ. შეიძლება განვითარდეს უეცრად, მეტად ძლიერი ბგერების გავლენით. ქრონ. ა. ტ. უფრო ხშირია ხმაურიან წარმოებაში ხანგრძლივად მომუშავეთა (ფეიქრები, ძრავების გამომცდელები და სხვ.) შორის და ზოგჯერ პროფ. სიყრუეს იწვევს. პ რ ო ფ ი ლ ა ქ ტ ი კ ა: საწარმოო ხმაურთან ბრძოლა და ხმაურის საწინააღმდეგო ინდივიდ. საშუალებათა გამოყენება.

**აკუტაგავა რიუნოსკე** (1. III. 1892, ტოკიო, — 24. VII. 1927, იქვე), იაპონელი მწერალი. აღიარება მოიპოვა ღრმა ფსიქოლოგიზმისა და რაფინირებული სტილის მეოხებით. ა. რ. ცოცხალი სინამდვილისგან განდგომილი ხელოვანი იყო. ბევრი ნოველის სიუჟეტი მან აიღო არა თანამედროვე ცხოვრებიდან, არამედ შუა საუკ. ლეგენდებიდან და ლიტ. ძეგლებიდან, რათა გამიჯვნოდა, მისი აზრით, უხამს, უგვანო რეალობას და მთელი ყურადღება გადაეტანა აბსტრაქტული ადამიანის რთული, ხშირად არაბუნებრივი სულიერი პროცესების წარმოსახვაზე („რასიომონი", 1915; „ცხვირი", 1916; „უსიერ ტყეში", 1922; „ამბავი სიკეთის გადახდისა", 1922). ა. რ-ს ნაწარმოებებს ლირიზმით შეზავებული სკეფსისისა და პესიმიზმის დაღი აზის, რასაც განაპირობებდა ბურჟ. ყოფასთან მისი ეთიკური მოთხოვნების შეუთავსებლობა. აქედან — მწერლის საგანგებო ინტერესი რელიგიის მიმართ („ნანკინელი ქრისტე", „ო-გინი", „კბილანები", 1927). აქედანვე გამომდინარეობს ა. რ-ს დაბეჯითებული ესთეტიზმი; ხელოვნებისა და ცხოვრების დაპირისპირებისას იგი უპირატესობას ყოველთვის ხელოვნებას ანიჭებს („ცხოვრება იდიოტისა", 1927; „წამებანი ჯოჯოხეთისა", 1918). ა. რ-მ თავი მოიკლა. სიცოცხლის ბოლო წლებში მან დაწერა რამდენიმე ნაწარმოები, რ-ებიც თანამედროვეობასა და რეალურ ცხოვრებისეულ ურთიერთობებს ეხება („სიცივე", „მაიმუნი", „მიწის გოროხი"), მაგრამ ამ ცდებს არ შეუცვლია ა. რ-ს შემოქმედების არსი. 1935-იდან იაპონიაში დაწესდა აკუტაგავას სახ. პრემია, რ-საც დევიზად აქვს „წმინდა ლიტერატურისათვის", საპირისპიროდ ნაოკის სახ. პრემიისა, რ-ის დევიზიც არის „ლიტერატურა მასებისათვის".

*თხზ.*: ამბავი ერთი შურისგებისა, «ხომლი», 1971, № 6; როკუნომიელი ქალი, იქვე; უსიერ ტყეში, «ცისკარი», 1968, № 8; ცხოვრება იდიოტისა, იქვე, 1971, № 6.

*ლიტ.*: Акутагава Рюноскэ. Биобиблиогр. указатель, М., 1961.

**აკუშო,** სოფელი დუშეთის რ-ნში (ბარისახოს სოფსაბჭო), მდ. აკუშოსხევზე (ხევსურეთის არაგვის მარცხ. შენაკადი), კავკასიონის მთავარი ქედის სამხრ. ფერდობზე. ზ. დ. 1460 *მ*, დუშეთიდან 44 *კმ*. მაღაროსკარის კოლ-ბა (მეცხოველეობა). საშ. სკოლა-ინტერნატი სოფ. ბარისახოში (5 *კმ*).

**აკუშოსხევი,** მდინარე დუშეთის რ-ნში, მდ. ხევსურეთის არაგვის მარცხ. შენაკადი. სათავე აქვს კავკასიონის მთავარი ქედის სამხრ. კალთაზე, დათვისჯვრის უღელტ. მახლობლად. სიგრძე 12,8 *კმ*, აუზის ფართ. 34,9 *კმ*$^2$.

**აკყულარი,** სოფელი მარნეულის რ-ნში (შაუმიანის სადაბო საბჭო), მდ. შულავრის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 630 *მ*, მარნეულიდან 20 *კმ*. შაუმიანის მევენახეობა-მერძევეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა.

**ალაბამა** (Alabama), მდინარე ჩრდ. ამერიკაში, აშშ-ის სამხრ.-აღმ. ნაწილში. წარმოიქმნება მდ-ების კუსისა და ტალაპუსის შეერთებით. სიგრძე 640 *კმ* (მდ. კუსის სათავიდან 1064 *კმ*). აუზის ფართ. 106 ათ. *კმ*$^2$. მიედინება მექსიკისპირა დაბლობზე. მდ. ტომბიგბის შესართავიდან ეწოდება მობილი. ჩაედინება მექსიკის ყურეში. საზრდოობს წვიმის წყლით. საშ. წლ. ხარჯი 1790 *მ*$^3$*/წმ*. სანაოსნოა ქ. მონტგომერიდან. შესართავთან გაშენებულია ნავსადგური მობილი.

**ალაბამა** (Alabama), შტატი აშშ-ის სამხრ. ნაწილში. ფართ. 133,7 ათ. *კმ*$^2$; მოსახლ. 3373 ათ. კაცი (1970), მ. შ. დაახლ. 55% ქალაქში ცხოვრობს. 30% ზანგია. ადმ. ც. — ქ. მონტგომერი.

ა-ის რელიეფი მრავალფეროვანია. სამხრეთით ზღვისპირა ვაკეა, ჩრდ. ნაწილი აპალაჩის მთისწინეთს უკავია, ჩრდ.-დას. — კამბერლენდის პლატოს. ჰავა — ზომიერად თბილი, სამხრ-ით — სუბტროპიკული. ნალექები 1250—1500 *მმ* წელიწადში. მთავარი მდ-ებია ალაბამა, ტომბიგბი და ტენესი.

ეკონომიურად ა. შედარებით ჩამორჩენილი შტატია. მრეწვ. მთავარი დარგია შავი მეტალ. განვითარებულია ელექტრომეტალ., სამთომოპოვებითი (ქვანახშირი, რკინის მადანი, ბოქსიტები), საფეიქრო (უმთავრესად ბამბეულის ქსოვილები), ქიმ., ხე-ტყის დასამუშ. მრეწველობა. მსხვილი სამრეწვ. ცენტრია ბირმინგემი. ქიმ. და სხვა ენერგოტევადი საწარმოები თავმოყრილია მდ. ტენესის ხეობაში, საავიაციო-სარაკეტო და ფეთქებად ნივთიერებათა ქ-ნები — ჰანტსვილში.

სოფ. მეურნ. მთავარი სასაქონლო პროდუქტებია ქათამი (ბროილერი), ბამბა, კვერცხი. აშენებენ მსხვ. რქ. საქონელს. ნათესი ფართ. — 2,4 მლნ. *ჰა*. მოჰყავთ სიმინდი, ხორბალი, არაქისი, თესენ საკვებ ბალახს.

**ალაბასტრონი** (ბერძნ. alabastron — ალებასტრი), ძვ. აღმოსავლეთისა და ანტ. სამყაროში გავრცელებული ცილინდრული ყელვიწრო და ძირმომრგვალებული ჭურჭელი — სანელსაცხებლე. თავდაპირველად უმთავრესად ალებასტრისაგან ამზადებდნენ (აქედან სახელწოდება), ანტ. ხანაში კი — მინისა და თიხისაგან. ძვ. წ. V—IV სს. მინის ა-ები აღმოჩენილია ვანსა და ზემო რაჭაში.

**ალაბი,** სიგრძის საზომი ერთეული ოსმალეთსა და აღმოსავლეთის ზოგ სხვა ქვეყანაში, უდრიდა საშუალოდ 68,8 *სმ*-ს. გავრცელებული იყო დას. და სამხრ. საქართველოშიც.

*ლიტ.*: ჯ ა ფ ა რ ი ძ ე გ., ნარკვევი ქართული მეტროლოგიის ისტორიიდან (IX — XIX სს.), თბ., 1973. *გ. ჯაფარიძე.*

**ალაბიანი** კარო სიმონის ძე [14 (26). VII. 1897, ელიზავეტპოლი (ახლანდ. კიროვაბადი, აზერბ. სსრ), — 5. I. 1959, მოსკოვი], საბჭოთა არქიტექტორი. სკკპ წევრი 1917-იდან. სსრკ არქიტ. აკად. ვიცე-პრეზიდენტი (1949—53). სსრკ არქიტ. კავშირის პასუხისმგებელი მდივანი (1932—50). დაამთავრა მოსკოვის უმაღლესი სამხატვრო ტექ. ინ-ტი (1929). მისი მთავარი ნამუშევრებია: საბჭოთა არმიის ცენტრ. თეატრი მოსკოვში (1934—40, ვ. სიმბირცევთან ერთად), სომხ. სსრ პავილიონი საკავშირო სას.-სამ. გამოფენაზე მოსკოვში (1939 და 1954, ს. *საფარიანთან* ერთად), სსრკ პავილიონი ნიუ-იორკის მსოფლიო გამოფენაზე (1939, ბ. *იოფანთან* ერთად). მონაწილეობდა ვოლგოგრადის აღდგენის გენ. გეგმის შედგენაში (1945, ნ. *პოლიაკოვთან* და სხვ. ერთად), მოსკოვის ხიმკი-ხოვრინოს საცხოვრებელი მასივის დაგეგმარებაში (შენდება 1962-იდან). ა. იყო სსრკ I და II მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია 2 ორდენითა და მედლებით.

**ალაგირი,** ქალაქი ჩრდ. ოსეთის ასსრ-ში, ალაგირის რ-ნის ცენტრი. გაშენებულია მდ. არდონის ნაპირებზე, ოსეთის სამხ. გზაზე. რკინიგზის სადგ., 18 ათ. მცხ. (1974). ხის დასამუშ. კომბინატი, საშენ მასალათა, კვების მრეწვ. საწარმოები, მხარეთმცოდნეობის მუზეუმი. ჩრდ. კავკ. სატყეო ტექნიკუმი. ა-ის მიდამოებში — ტყვია-თუთიის (სადონის საბადო), ცემენტის, მერგელის მოპოვება; სატყეო მრეწვ.; გოგირდწყალბადიანი წყაროები (კურორტი ტამისკი).

**ალაგოასი** (Alagoas), შტატი ჩრდ.-აღმ. ბრაზილიაში, მდ. სან-ფრანსისკუს ქვემო დინების ჩრდ-ით. ფართ. 27,7 ათ. *კმ*$^2$. მოსახლ. 1439 ათ. კაცი (1970, შეფასება). ადმ. ცენტრი და მთავარი ნავსადგური — ქ. მასეიო. ტერიტ. დიდი ნაწილი ბრაზ. ზეგანს უკავია. შაქრის ლერწმისა (სანაპირო ვაკეზე) და ბამბის (ბრაზ. ზეგანზე) პლანტაციები, მესაქონლეობა. კვების და საფეიქრო მრეწველობა. მდ. სან-ფრანსისკუზე (პაულუ-აფონსუს ჩანჩქერთან), ა-ისა და ბაიას შტატების საზღვარზე აგებულია ჰესი (სიმძლავრე 0,6 მლნ. *კვტ*).

**ალადასტური,** ქართ. ვაზის ჯიში. მისი ყლორტების 75—77% ნაყოფის მომცემია. ნაყოფი წითელია, სალვინე და სუფრისა. მტევანი საშუალოდ 200 *გ* იწონის. მწიფდება ოქტ. შუა რიცხვებში, ინახება გაზაფხულამდე, ტრანსპორტაბელურია. მოსავლიანობა — *ჰა*-ზე 70—100 *ც*. ა. გავრცელებულია ჩოხატაურის, მახარაძის, ვანისა და სამტრედიის რ-ნებში. მისგან აყენებენ წითელ ღვინოს, რ-საც ალკოჰოლისა და მჟავიანობის ჰარმონიული შეფარდება, საუკეთესო სხეულიანობა და სასიამოვნო სურნელება აქვს. გადამწიფებული ყურძნისაგან მზადდება მაღალხარისხოვანი, ნახევრად ტკბილი ღვინო „ალადასტური". *მ. რამიშვილი.*

**ალადაშვილი** ალექსანდრე სტეფანეს ძე [17(30). VI. 1876, სოფ. არბოშიკი, ახლანდ. წითელი წყაროს რ-ნი, — 29. VI. 1950, თბილისი], ქართველი საბჭ. თერაპევტი. მედ. მეცნ. დოქტორი (1911), პროფესორი (1919), საქ. სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1946), საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1941). თერაპიული სკოლის ერთ-ერთი დამაარსებელი საქართველოში. 1904 დაამთავრა იურიევის (ტარტუ)



ალაბასტრონი. მინა. სიმაღლე 12,5 სმ, პირის დიამეტრი 3 სმ. აღმოჩენილია თბილისში (ღრმაღელე). საქართველოს სახელმწიფო მუზეუმი. თბილისი.



ალადასტური.



ა. ალადაშვილი.

უნ-ტის სამედ. ფაკ-ტი. 1911 ხარკოვში დაიცვა სადოქტორო დისერტაცია თემაზე „ბორჯომის მინერალური წყლის ფიზიოლოგიური მოქმედების საკითხისათვის". 1919 აირჩიეს სიმფეროპოლის უნ-ტის სამედ. ფაკ-ტის ფარმაკოლოგიის კათედრის გამგედ, 1919—21 მუშაობდა თბილ. უნ-ტის სამკურნ. ფაკ-ტის შინაგან სნეულებათა დიაგნოსტიკის კათედრის გამგედ, 1921—24 იყო სამკურნ. ფაკ-ტის დეკანი, 1921—50 საფაკულტეტო თერაპიის კათედრის გამგე (ჯერ თსუ-ში, შემდეგ — სამედ. ინ-ტში). მრავალი წლის მანძილზე იყო სამედ. ინ-ტის სამკურნ. ფაკ-ტის დეკანი და საქ. სსრ ჯანდაცვის სამინისტროს სამეცნ. საბჭოს თავ-რე (1937—50). ა. იყო საქ. სსრ თერაპევტთა საზ-ბის ერთ-ერთი დამაარსებელი და თავ-რე (1940—50). აქტიურად მონაწილეობდა საქართველოში კურორტოლოგიის, ტუბერკულოზისა და პროფ. დაავადებათა ინ-ტების და სასწრაფო დახმარების საავადმყოფოს დაარსებაში. წლების მანძილზე ხელმძღვანელობდა თბილისის II საავადმყოფოს, რ-საც შემდგომ მისი სახელი მიეკუთვნა. ა-ის მეცნ. ნაშრომები უმთავრესად ეხება საქართვ. საკურორტო რესურსებისა და ადგილ. ნედლეულისაგან დამზადებული პრეპარატების სამკურნალო მიზნით გამოყენების საკითხებს. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.

*თხზ.*: რჩეული ნაშრომები, თბ., 1967; კლინიკური რეცეპტები, გამოც. მე-9, თბ., 1959 (თანაავტ.: ვ. ალადაშვილი); სისხლის მიმოქცევის ორგანოთა სნეულებანი, თბ., 1942; სუნთქვის ორგანოების სნეულებანი, თბ., 1938.

*ლიტ.*: გ ე რ ს ა მ ი ა ვ., ალექსანდრე სტეფანეს ძე ალადაშვილი, თბ., 1955.

**ალადოვი** ნიკოლოზ ილიას ძე [დ. 9(21). XII. 1890, პეტერბურგი], ბელორუსი საბჭოთა კომპოზიტორი და პედაგოგი. ბელორ. სსრ სახ. არტისტი (1955), სკკპ წევრი 1944-იდან. 1923-იდან მოღვაწეობდა მინსკში. ბელორუსიაში მუს. ტექნიკუმისა (1924) და კონსერვატორიის (1932) დაარსების ერთ-ერთი ორგანიზატორია. 1949—50 იყო ბელორ. სსრ კომპოზიტორთა კავშირის გამგეობის თავ-რე. დაწერა ოპერა „ანდრეი კოსტენია" (1947), მუს. კომედია „ტარასი პარნასზე" (1927), 9 სიმფონია, 5 კანტატა, რომანსები და სხვ.; ა. ავტორია პირველი ბელორ. კამერული ნაწარმოებებისა (საფორტეპიანო კვინტეტი, 1925). დაჯილდოებულია ორი ორდენით.

**ალაედინ ქეიყუბადი** (გ. 1239), მცირე აზიის *სელჩუკთა სახელმწიფოს* სულთანი 1219-იდან. მის დროს სელჩუკთა სახელმწიფომ უმაღლეს პოლიტ. ძლიერებას მიაღწია. ა-მა დალაშქრა ყივჩაყთა ქვეყანა, ყირიმი (1222), კილიკიის სომხეთი, შეიერთა აღმ. ანატოლიის მიწაწყალი. მონღოლთა შემოსევების შედეგად დასუსტებულ საქართველოს წაართვა რამდენიმე ციხე-ქალაქი. ებრძოდა ხვარაზმელებს, მონღოლებსა და ბიზანტიელებს; 1220 სავაჭრო ხელშეკრულება დადო ვენეციასთან. 1239 ა. ტახტიდან ჩამოაგდო და მოწამლა მისმა შვილმა ყიასედინ ქაიხოსრომ.

**ალავარი,** სოფელი მარნეულის რ-ნში (თამარისის სოფსაბჭო), მდ. ქციის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 310 *მ*, მარნეულიდან 6 *კმ*. თამარისის სანერგე მეურნეობა. დაწყ. სკოლა, საშ. სკოლა სოფ. თამარისში (2 *კმ*).

**ალავერდი** (1938-მდე დაბა), ქალაქი სომხ. სსრ-ში, მდ. დებედის (მტკვრის აუზი) ხეობაში. თუმანიანის რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგ. ლენინაკან—თბილისის ხაზზე. 22 ათ. მცხ. (1974). სპილენძის მოპოვებისა და დამუშავების ძვ. ცენტრი. *ალავერდის სპილენძ-ქიმიური კომბინატი*. მსუბუქი და კვების მრეწვ., ინდუსტრ.-ტექნოლ. ტექნიკუმი. XII ს. ხიდი. ა-ს მდიდარი რევ. ტრადიციები აქვს.

**ალავერდი,** სოფელი ახმეტის რ-ნში (ოჟიოს სოფსაბჭო), მდ. ალაზნის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 430 *მ*, ახმეტიდან 25 *კმ*, თელავიდან (რკინიგზის უახლოესი სადგ.) 20 *კმ*. ოჟიოს კოლ-ბა (მევენახეობა, მეცხოველეობა, მემინდვრეობა, მეხილეობა). დაწყ. სკოლა, საშ. სკოლა სოფ. ოჟიოში (6 *კმ*), ბ-კა, საფერშლო-სამეანო პუნქტი. არქიტ. ანსამბლი *ალავერდი*. სოფლის მიდამოები მდიდარია არქეოლ. ძეგლებით. მათგან აღსანიშნავია ე. წ. ა ლ ა ვ ე რ დ ი II (შ ვ ი ნ დ ი ა ნ ი), შუა ბრინჯაოს ხანის (ძვ. წ. XVIII—XVII სს.) სამაროვანი მდ. ალაზნის მარჯვ. ნაპირას, სოფლის ჩრდ.-დას-ით. გაითხარა 1969—71 (შ. დედაბრიშვილი). საგანგებოდ დამწვარ თიხატკეპნილ მოედანზე (ფართობი 1000 $м^2$) ამოთხრილი იყო სამარხი და სარიტუალო ორმოები. სამარხთა უმრავლესობაში ღარიბული ინვენტარი (თიხის რამდენიმე ჭურჭელი) აღმოჩნდა. ორ სამარხს, სხვებისაგან განსხვავებით გარს ერტყა ქვის წრეები და გამოირჩეოდა სიმდიდრით (ათეულობით თიხის ჭურჭელი, ბრინჯაოს საკინძები და სხვ.). ერთ-ერთში აღმოჩნდა საფეხურებიანი და თახჩიანი დასაკრძალი კამერა. ეს სამარხი კრემაციული იყო. ყველა სხვა სამარხი ინჰუმაციურია. სამარხებში აღმოჩნდა გვიანდ. ბრინჯაოს ხანისათვის დამახასიათებელი ბრინჯაოს ხუთკოპიანი და თავხვია საკინძების პროტოტიპები, თიხისაგან გამოძერწილი ნავის მინიატიურული მოდელი, მოხატული თიხის ჭურჭლის ფრაგმენტი და სხვ.; ა-ის სამაროვანზე მოპოვებული მასალა ასახავს გვაროვნული საზ-ბის დაშლის გარკვეულ ეტაპს. დაწყებულია ქონებრივი დიფერენციაციისა და გვაროვნული არისტოკრატიის გამოყოფის პროცესი. *შ. დედაბრიშვილი.*

**ალავერდი,** სოფელი ზესტაფონის რ-ნში (კლდეეთის სოფსაბჭო), მდ. ყვირილის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 330 *მ*, ზესტაფონიდან 8 *კმ*. ს. ორჯონიკიძის სახ. კოლ-ბა (მევენახეობა, მემინდვრეობა, მეცხოველეობა). საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, ბ-კა, კლუბი, საყოფაცხოვრებო მომსახურების ობიექტები.

**ალავერდი,** ქართ. ხუროთმოძღვრების ძეგლი; სამონასტრო კომპლექსი, *ალავერდის საეპისკოპოსოს* ცენტრი. მდებარეობს ალაზნის ველზე სოფ. *ალავერდთან* (ახმეტის რ-ნი), თელავიდან 20 *კმ*-ზე. ა-ის მონასტერი VI ს. შუა ხანებში დააარსა *იოსებ ალავერდელმა*. XI ს. დასაწყისში კვირიკე კახთა მეფემ ალავერდის წმ. გიორგის პატარა ეკლესიის ადგილას ააგო დიდი საკათედრო ტაძარი, რ-იც უმთავრესად ა-ის სახელწოდებითაა ცნობილი. ტაძარი ერთ-ერთი უდიდესი საეკლესიო ნაგებობაა საქართველოში (41,7X26,4, სიმაღლე 50 — *მ*-მდე). შენობის გეგმას საფუძვლად უდევს ჯვარი, რომლის სამი, ერთმანეთის ტოლი მკლავი ნახევარწრიული აბსიდებით მთავრდება და ქმნის ე. წ. ტრიკონქს. დასავლეთის მკლავი წაგრძელებულია, აქვს გვერდის ნავები. საკურთხევლის აბსიდის ორსავე მხარეს მოთავსებულია სამკვეთლოს და სადიაკვნეს ოთახები. გარედან შენობას სწორკუთხა მოხაზულობა აქვს. ჯვრის მკლავების გადაკვეთაზე აღმართული გუმბათი ოთხ ბურჯს ეყრდნობა. ჩრდილოეთით, სამხრეთით და დასავლეთით ტაძარს ღია გალერეები ჰქონდა, რ-ებიც XIX ს. დასაწყისში დაუნგრევიათ. ამ სამ მხარეს არის მოთავსებული ტაძრის შესასვლელებიც. შიდა სივრცე გამოირჩევა გრანდიოზულობითა და დახვეწილი პროპორციებით. ინტერიერს კარგად ანათებს ფართო კარ-სარკმლებიდან უხვად შემოსული სინათლე (გუმბათს 16 სარკმელი აქვს). მონუმ. ფასადები ძუნწად არის მორთული (ეს კახეთის ძეგლების საერთო თავისებურებაა). დამახასიათებელია აღმ. ფასადის აგებულება—ხუთი დეკორ. თაღი და ორი ღრმა სამკუთხა ნიში. ტაძარი უმთავრესად რიყის ქვით არის ნაგები. კედლების გარე და შიგა პირი კი მოპირკეთებულია შირიმის მოზრდილი კვადრებით. ნაგებობა გადახურული ყოფილა ცისფრად მოჭიქული დიდი ზომის კრამიტის ფილებით, რ-თა ფრაგმენტები დღემდეა შემორჩენილი, შემორჩენილია აგრეთვე წარწერები. ა-ის ტაძარი მრავალჯერ დაზიანებულა მომხდურთაგან და მიწისძვრებისაგან. მისი პირველი დიდი რესტავრაციისას (ალექსანდრე კახთა მეფის დროს, XV ს. 80-იან წწ.) აღადგინეს გუმბათის ყელი მთლიანად და კედლების ცალკეული ნაწილები. 1742 მიწისძვრის დროს დაზიანებული ა-ის რესტავრაცია დაიწყო დედოფალმა თამარმა (1750) და დაამთავრა ერეკლე II-მ. ტაძრის ყველა აღდგენილი ნაწილი აგურით არის ნაგები. XIX ს. ბოლოს ა-ის ტაძარი შიგნით მთლიანად შეათეთრეს. კედლების გაწმენდის შემდეგ (1966) გამოვლინდა

ალავერდი.



მხატვრობის რამდენიმე ფენა: პირველი და უმნიშვნელოვანესია XI ს. მოხატულობის ფრაგმენტები. სამხრეთის მკლავის კედლებზე შემორჩენილია XV—XVI სს., ხოლო დას. და ჩრდ. კედლებზე XVI—XVII სს. ფრესკები. ა-ის ხუროთმოძღვრულ კომპლექსში, რ-საც გარშემორტყმული აქვს გალავანი (XVII—XVIII სს.), გაერთიანებულია სხვადასხვა დროის ნაგებობები. პალატი, რ-იც საქართველოს ამ ტიპის ნაგებობათა შორის ერთ-ერთი ყველაზე მნიშვნელოვანია, სამსართულიანი შენობაა; მისი ქვედა სართული—დიდი ზომის კამაროვანი დარბაზი, XVI — XVII სს-ში სატრაპეზო ყოფილა. 1615 ახლო პერიოდშია აგებული ფეიქარ-ხანის აგურის სასახლე, მისი მთავარი სადგომია რვაწახნაგა, კამარით გადახურული და ფართო თაღებით გახსნილი ნაგებობა, რ-ზედაც დაბალი, კვადრატული ოთახია მიშენებული. არის სხვა საცხოვრებელი ნაგებობებიც, აგრეთვე აბანო, მარანი, სამრეკლო და სხვ. თავდაპირველად ა. მამათა მონასტერი იყო. XVII—XVIII სს. კი აქ დაარსდა დედათა მონასტერიც, სადაც მონაზვნად აღკვეცილი სამეფო ოჯახის წევრები ცხოვრობდნენ. ალავერდი ლიტერატურული საქმიანობის მძლავრი კერაც იყო. აქ მოღვაწეობდნენ ქართვ. მწერლები, კალიგრაფები, მწიგნობარნი, მ. შ. ფილიპე ალავერდელი (XVI—XVII სს.), ზებედე მთავარეპისკოპოსი (XVII ს.), ნიკიფორე ირბახი (ნიკოლოზ ჩოლოყაშვილი, XVII ს.), მარიამ-მაკრინე ბაგრატიონი (XVIII ს.) და სხვ.

*ლიტ.*: Чубинашвили Г. Н., Архитектура Кахетии, Тб., 1959.

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ.241.

**ალავერდიანი** ლეონ ალექსანდრეს ძე [9 (31). III. 1887, თბილისი,—11. I. 1963, იქვე], სომეხი საბჭ. მსახიობი, საქ. სსრ სახ. არტისტი (1951). სკკპ წევრი 1947-იდან. 1904-იდან გამოდიოდა როგორც სცენისმოყვარე თბილ. ავლაბრის თეატრსა და ავჭალის აუდიტორიაში. 1909-იდან თბილ. სომხ. დრამ. საზ-ბის დასის მსახიობი იყო. 1924—32 მუშაობდა ბაქოს წითელდროშოვან სახელმწ. თეატრში, ხოლო 1932—63 — თბილისის სომხ. დრამის თეატრში. განასახიერა ზიმზიმოვის, კაკულის (სუნდუკიანის „პეპო“), ფარსელის, ბარხუდარის, რაფის (შირვანზადეს „დაქცეული ოჯახი“, „ნამუსი“, „პატიოსნებისათვის“), მირზას (მოსაშვილის „ჩაძირული ქვები“), ონისეს (მრევლიშვილის „ზვავი“), სულეიმანის, ანანიას (სუმბათაშვილი-იუჟინის „ღალატი“) და სხვ. როლები.

**ალავერდიანი** სტეფანე კარაპეტის ძე (1888, ქუთაისი, — 14. VIII. 1920), სომხეთში საბჭ. ხელისუფლების დამყარებისათვის აქტიური მებრძოლი. კომპარტიის წევრი 1904-იდან. განათლებით ეკონომისტი. ეწეოდა პარტ. მუშაობას მოსკოვში, თბილისში, ქუთაისში, ერევანში, 1917 ხელმძღვანელობდა ქ. სარიყამიშის (ახლა თურქეთშია) საბჭოს ბოლშევიკურ ფრაქციას. 1918 საქართვ. მენშევიკურმა მთავრობამ დააპატიმრა და საქართველოდან გაასახლა. 1919 სექტ. აირჩიეს რკპ(ბ) სომხ. კომიტეტში. იყო დაშნაკებისა და ინტერვენტების წინააღმდეგ შეიარაღებული აჯანყების (1920) ერთ-ერთი ხელმძღვანელი. დააპატიმრეს და დახვრიტეს დაშნაკებმა.

**ალავერდის საეპისკოპოსო,** ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი ეპარქია საქართველოში (კახეთი). *ალავერდის* მონასტერი, რ-იც X ს. კახეთის მთავრების ძირითადი სალოცავი იყო, XI ს-იდან საეპისკოპოსო ცენტრად და კახეთის მეფეთა საძვალედ იქცა. ა. ს. კახეთის მეფეთა მძლავრი პოლიტ. დასაყრდენი იყო. 1104, კახეთის შემოერთების შემდეგ, დავით აღმაშენებელმა საეპისკოპოსო სრულიად საქართველოს სამსახურში ჩააყენა. ა. ს-ს ეპარქიის საზღვრები იყო: ჩრდ-ით და აღმ-ით —კავკასიონის ქედი და მდ. სტორი, სამხრ.-აღმ-ით მდ. თურდო, დას-ით და სამხრ.-დას-ით—კახეთისა და ცივგომბორის ქედები. მთიანეთიდან ა. ს-ს ეპარქიაში შედიოდა: ფშავ-ხევსურეთი და თუშეთი. საყმო მამულთა უმეტესობა ალავერდის ტაძრის ირგვლივ მდებარეობდა, ნაწილი კი სხვადასხვა სოფლებში იყო გაფანტული. ა. ს-ს ეკუთვნოდა: ძვ. შუამთის ყოვლადწმინდის საწინამძღვრო ეკლესია, ორმეოცთა საყდარი ოჟიოში, ყოვლადწმინდის საყდარი ხორხელში, მთლიანად ან ნაწილობრივ — მერე, კაკაბეთი, ვარდისუბანი, არბუხი, ღანუხი, ჩიბინიანი, ალავერდული, ახატელი, იყალთო, აწყვერი, თიანეთი, კისისხევი, უტო, კონდოლი, წინანდალი, ველისციხე და სხვ. სოფლები.

ალავერდელი ეპისკოპოსები მონასტრის მამადაც (წინამძღვრადაც) ითვლებოდნენ, ამიტომ ატარებდნენ ამბის ზედწოდებას. XVI ს-იდან ალავერდელმა ეპისკოპოსებმა მიტროპოლიტის ტიტული მიიღეს.

XV ს. უკანასკნელ მეოთხედში კახეთის მეფე ალექსანდრე I-მა განაახლა მტრისაგან დარბეული ალავერდი და უხვად უბოძა ყმა-მამული. მალე ა. ს-მ პირველობა მოიპოვა მთელ კახეთში და მცხეთისაგან გამოყოფაც სცადა, მაგრამ მცხეთის კათალიკოსმა აღკვეთა ეს ცდა.

1616 ალავერდი და მისი მამულები დაარბია აბას I-მა. XVII ს. შუა წლებში თურქმანთა მომთაბარე ტომებმა მისი ადგილ-მამულები საძოვრებად გადააქციეს, შენობა კი ციხესიმაგრედ. 1659 აჯანყებულმა კახელებმა თურქმანები განდევნეს, მაგრამ მტრისაგან მიყენებული ზარალი იმდენად დიდი იყო, რომ XVII ს. დასასრულამდე საეპისკოპოსო ველარ აღდგა. XVII—XVIII სს. მიჯნაზე ალავერდი ლეკებმა დაარბიეს. 1735 წ. 21 ოქტ. კი თამაზ-ხანმა ააოხრა. ალავერდისა და მცხეთის კათედრების გაერთიანებამ (XVIII ს. 80-იან წწ.) ხელი შეუწყო ა. ს-ს სამეურნეო-ეკონ. აღორძინებას. 1811 ა. ს-ს ეპარქიაში ირიცხებოდა 113 ეკლესია, ხოლო ყმა-გლეხთა რიცხვი 342 კომლს აღწევდა.

*ბ. ლომინაძე.*

**ალავერდის სპილენძ-ქიმიური კომბინატი** (ყოფ. ალავერდის სპილენძსადნობი ქარხანა), ფერადი მეტალ. და ქიმ. მრეწველობის საწარმო სომხეთის სსრ-ში (ქ. ალავერდი, ამიერკავკ. რკინიგზის სადგ. ალავერდის მახლობლად). XVIII ს-ში ერეკლე II-ის მიერ ანატოლიიდან ჩამოსახლებულმა ბერძენმა ოსტატებმა აქ მოაწყვეს სპილენძის წვრილი სარეწები, რ-თა ბაზაზე 1770 აშენდა ქ-ნა. XIX ს. დამდეგს ფულადი სახსრების უქონლობის გამო ქ-ნა უცხოელ მოიჯარეებს გადაეცა. XX ს. დასაწყისში აქ 2800 მუშა მუშაობდა; სპილენძის საშ. წლ. გამოდნობა — 3,8 ათ. ტ. ამ პერიოდში მუშათა წრეებში ფეხს იკიდებს სოციალ. იდეები, 1905-იდან ქ-ნაში სოც.-დემ. პარტიის 15-მდე წრე იყო. სომხეთში საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ გატარდა საწარმოს ნაციონალიზაცია. 1921 წ. 12 თებ. ქ-ნა ჩამოერთვა უცხოელ მოიჯარეებს და საბჭ. სომხეთს გადაეცა. 1936-თვის ქ-ნის წლიურმა სიმძლავრემ 4,7 ათ. ტ მიაღწია. ომის შემდგომ წლებში ჩატარდა ქ-ნის რეკონსტრუქცია, ხოლო 1957, მას შემდეგ, რაც ალავერდის სპილენძის ქ-ნა ქიმ. ქ-ნას შეუერთდა, მას ა. ს.-ქ. კ. ეწოდა. კომბინატის ძირითადი პროდუქციაა: შავი სპილენძი, რაფინირებული სპილენძი, გოგირდმჟავა, შაბიამანი და სხვ.



ალავერდი-ხანის ხიდი ისპაანში.

**ალავერდი-ხანი** (გ. 24. V. 1614), ირანის სარდალი და პოლიტ. მოღვაწე; გამაჰმადიანებული ქართველი (საქართველოდან ტყვედ წაიყვანეს ბავშვობაში), გვარად უნდილაძე. ირანის ჯარის პირველი ყულარაღასი, ფარსის *ბეგლარბეგი*, *აბას I-ის* სამხ. რეფორმების ერთ-ერთი აქტიური გამტარებელი. როგორც სარდალმა განსაკუთრებით გამოიჩინა თავი ოსმალეთთან ომში (1603—12). ისპაანში ააშენა ხიდი მდ. ზენდერუდზე, რ-საც დღესაც მისი სახელი ჰქვია. აბას I-ის ბრძანებით ა. დიდი პატივით დაკრძალეს მეშჰედში. ირანში ა-ის შვილებიც დაწინაურდნენ. უფროსმა *იმამყული-ხანმა* მამის სიკვდილის შემდეგ ფარსის ბეგლარბეგობა მიიღო, ხოლო უმცროსმა *დაუდ-ხანმა* — ყარაბაღისა.



ლ. ალავერდიანი.

*წყარო*: ისქანდერ-ბეგ თორქმანი [ისქანდერ მუნში], თარიხ-ე ალამ არაი-ე აბბასი (ქვეყნის დამამშვენებელი ისტორია აბასისა), [წგნ.] 1—2, თეირანი, 1956—57.

*ლიტ.*: გაბაშვილი ვ., უნდილაანთ ფეოდალური სახლი XVI—XVII სს. ირანში (ქართული წყაროების მიხედვით), კრ.: მახლობელი აღმოსავლეთის ისტორიის საკითხები, [ტ.] 2, თბ., 1972; კუცია კ., კავკასიური ელემენტი სეფიანთა ირანის პოლიტიკურ სარბიელზე, იქვე, [ტ.] 1, თბ., 1963; ფალსაფი ნ., ზენდეგანი-ე შაჰ-ე აბბას-ე ავვალ (შაჰ-აბას I-ის ცხოვრება), [წგნ.] 2, თეირანი, 1956.

*დ. კაციტაძე.*

**ალავერდობა,** ნაყოფიერებისა და მოსავლის აღება-დაბინავებასთან დაკავშირებული დღესასწაული. იმართებოდა *ალავერდის* ტაძრის კარზე, ალავერდის მონასტრის დამაარსებლის *იოსებ ალავერდე-*



გ. გაბაშვილი. ალავერდობა. 1899. საქართველოს ხელოვნების მუზეუმი. თბილისი.



მდ. ალაზანი.

*ლის* სახელზე. იწყებოდა 28 სექტ. და გრძელდებოდა სამ კვირას. სამსაფეხურიანი ციკლი (თავი ა., შუა ა. და ბოლო ა.) უკავშირდებოდა წინაქრისტიანულ რწმენა-წარმოდგენებს, კერძოდ, მთვარის კულტს. ა-ზე ღამის თევით მოდიოდნენ მლოცველები გარეკახეთიდან, ქიზიყიდან, ერწო-თიანეთიდან, ფშავ-ხევსურეთიდან, აგრეთვე მეზობლად მოსახლე ქისტები, დაღესტნელები და ელები. ა-თან დაკავშირებული იყო ტრად. ბაზრობა, რ-მაც XIX ს. II ნახ-იდან ფართო ხასიათი მიიღო. გასაყიდად შემოჰქონდათ სამრეწვ. საქონელი, შინამრეწვ. ნაწარმი, მესაქონლეობისა და მიწათმოქმედების პროდუქტები. ა. გადმონაშთის სახით დღესაც არის შემორჩენილი.

*ლიტ.*: [ი ა ნ ქ ო შ ვ ი ლ ი მ.] მ ა თ ე, დაბა და სოფელი ალავერდი (ალავერდის ტაძრის დღესასწაული), «ივერია», 1900, № 203; [С в е д е н ц о в И. И.] И в а н о в и ч, Алавердский праздник, «Новое обозрение», 1899, № 5396. *გ. ჯალაბაძე.*

**ალავი,** ძველი ქართული საქორწილო ჩვეულება. ქორწილის დღეს სასიძო საპატარძლოს მიართმევდა ძღვენს — ტკბილეულობითა და ხილით გაწყობილ, სანთლებით გაჩირაღდნებულ თაბახს. ჯვარისწერის წინ ამ ტკბილეულს ნეფე-დედოფლის დასალოცად მისულ სტუმრებს ურიგებდნენ.

**ალავიტები,** ნ უ ს ა ი რ ე ლ ე ბ ი, 1. შიიტთა ერთ-ერთი სექტის მიმდევრები სირიასა და სამხრ. თურქეთში. სახელწოდება „ა." მიიღეს ხალიფა ალის სახელისაგან, რ-საც თაყვანს სცემდნენ როგორც ღმერთს. მეორე სახელწოდება, ნუსაირელები, მომდინარეობს IX ს. მცხოვრებ იბნ ნუსაირის სახელისაგან, რ-საც სექტის დაარსებას მიაწერენ. ა-ის მოძღვრება ახლოს დგას *ისმაილიტობასთან,* მაგრამ ძვ. აღმ. ასტრალური კულტებისა და ქრისტიანობის ელემენტებსაც შეიცავს. შუა საუკ. ა. გამოხატავდნენ მშრომელი მასების სოც. პროტესტს. სექტის წევრები აქტიურად მონაწილეობდნენ ოსმალეთის სუნიტური სახელმწიფოს წინააღმდეგ მიმართულ ანტიფეოდ. მოძრაობაში. 1965 ა-ის სექტაში დაახლ. 410 ათ. კაცი იყო. 2. დინასტია მაროკოში (1664—66-იდან), რ-იც ფილალიელების სახელითაც არის ცნობილი.

| ალაზანი | |
|---|---|
| წლიური ჩამონადენი (პროცენტობით) | |
| გაზაფხული | 38,3 |
| ზაფხული | 29,1 |
| შემოდგომა | 20,3 |
| ზამთარი | 12,3 |

**შენაკადები**

მ ა რ ც ხ ე ნ ა

სტორი
ლოპოტა
ინწობა
ჩელთი
დურუჯი
ავანისხევი
კაბალი
ლაგოდეხისწყალი
მაწიმისწყალი
გიშისწყალი

მ ა რ ჯ ვ ე ნ ა

ილტო
თურდო
კისისხევი
ჭერემისხევი
ფაფრისხევი

**ალაზანი,** მდინარე აღმ. საქართველოში. ა-ის ქვემო დინების გასწვრივ გადის საქ. სსრ და აზერბ. სსრ საზღვარი. სიგრძე 390 *კმ,* აუზის ფართ. 11,8 ათ *კმ*². სათავე კავკასიონზე, მწვ. დიდი ბორბალოს აღმ. ფერდობზე აქვს. ზემო დინებაში მთის მდინარეა, შემდეგ გამოდის ალაზნის ვაკეზე და იტოტება. ერთვის მინგეჩაურის წყალსაცავს (აზერბ. სსრ). ა. საზრდოობს მიწისქვეშა, წვიმისა და თოვლის წყლით. წლ. ჩამონადენის დაახლ. 40%-ს მიწისქვეშა წყალი შეადგენს, წვიმისა და თოვლისა — 30-30%-ს. წყალდიდობა გაზაფხულსა და ზაფხულის პირველ ნახევარში იცის, მოვარდნა — შემოდგომაზე. ზამთარში წყალმცირეა. გაზაფხულზე მოდის წლ. ჩამონადენის 38,3%, ზაფხულზე — 29,1%, შემოდგომაზე — 20,3%, ზამთარში — 12,3%. არ იყინება. ა-ის მარცხ. შენაკადებია სტორი, ლოპოტა, ინწობა, ჩელთი, დურუჯი, ავანისხევი, კაბალი, ლაგოდეხისწყალი, მაწიმისწყალი, გიშისწყალი (აგრიჩაი) და სხვ.; მარჯვ. — ილტო, თურდო, კისისხევი, ჭერემისხევი, ფაფრისხევი და სხვ.; ზოგი შენაკადი ღვარცოფულია (მაგ., დურუჯი). ა-ს მინგეჩაურის წყალსაცავში წლიურად შეაქვს 2,5 მლრდ *მ*³ წყალი. იყენებენ სარწყავად. შენდება *ზემო ალაზნის სარწყავი სისტემა,* რ-იც 100 ათ. ჰა-ზე მეტ ფართობს მორწყავს. *ი. აფხაზავა.*

**ალაზანი** ვაჰრამ (ფსევდ.; ნამდვ. გვარი ვაჰრამ მარტიროსის ძე გ ა ბ უ ზ ი ა ნ ი) [6 (19). V. 1903, ქ. ვანი, თურქეთი, — 17. V. 1966, ერევანი], სომეხი საბჭ. მწერალი. დაიბადა ხელოსნის ოჯახში. 1915 გადასახლდა ერევანში. იყო სომხეთის პროლეტ. მწერლების ასოციაციის ერთ-ერთი ორგანიზატორი. მის ნაწარმოებთაგან აღსანიშნავია: ადრეული ლექსების კრებულები „ზაფხულის თამაში" (1923), „ბრძოლა" (1933), წიგნი „მშენებლობის და გამარჯვებათა სიმღერები" (1928), რომანი „მესამოცე ჰორიზონტზე" (1934), აგრეთვე მომდევნო პერიოდის ლექსთა კრებულები „პოეტის გული" (1954), „ჰორიზონტები" (1957), რომანი „ჩრდილოეთის ვარსკვლავი" (1956), მემუარების წიგნი „მოგონებანი" (1960).

**ალაზან-იალოილუთეფეს კულტურა,** ი ა ლ ო ი ლ უ თ ე ფ ე ს კ უ ლ ტ უ რ ა, ძვ. წ. I ათასწლ. დასასრულისა და ახ. წ. I ს. არქეოლოგიური კულტურა. გავრცელებული იყო თანამედროვე აზერბ. სსრ ჩრდ.-დას. ტერიტორიაზე და საქ. სსრ აღმ. ნაწილში, მდ-ების ალაზნისა და ივრის შუა- და ქვემოწელზე. ამ კულტურის პირველი ძეგლი გათხარა დ. შარიფოვმა 1926 იალოილუთეფეზე (აფთარანის ველი, აზერბ. სსრ). 1937 გ. ნიორაძემ ალაზნის ველზე, სოფ. არხილოსკალოს მიდამოებში შეისწავლა ამ კულტურის სამაროვანი და კულტურას ალაზნის ველის კულტურა უწოდა. არქეოლ. კვლევამ ცხადყო, რომ ეს კულტურები ერთი მთლიანი მოვლენაა და გენეტიკურად უკავშირდება სამხრ. აზერბ. და ჩრდ. ირანის უძველეს კულტურებს, საიდანაც გავრცელდა ჩრდ.-დას-ით, თანამედრ. აზერბ. ტერიტორიაზე და იორ-ალაზნის აუზში. აღმ. საქართველოში აღმოჩენილი არქეოლ. მასალა ასახავს ა.-ი. კ-ის განვითარების ბოლო ეტაპს. რადგანაც იორ-ალაზნის აუზში ჰერები ცხოვრობდნენ, ამიტომ ქართ. არქეოლ. ლიტრა'ში ამ კულტურას ჰერულ კულტურასაც უწოდებენ. ა.-ი. კ. შესწავლილია სამარხეული მასალით. სამარხები წარმოადგენს 0,7—1,5 *მ* სიღრმის ოვალურ ორმოებს, რ-ებშიც ესვენა ნივთებშემოწყობილი და ხელფეხმოკეცილი (ან გაშოტილი) მიცვალებული. ალაზნის ველზე, კარდა ორმოსამარხებისა, ნაპოვნია ქვევრსამარხებიც (მუკუზანი, წითელი წყარო და სხვ.); მოპოვებულია სხვადასხვა ზომისა და მოყვანილობის ღია-მოწითალო და ლეგა-მონაცრისფრო თიხის ჭურჭელი, რკინის საბრძოლო და სამეურნეო იარაღი (ბარები, ვაზის სასხლავი დანები და სხვ.), მინის, ბრინჯაოს, რკინის, ძვლის, სარდიონის, ტოპაზის და სხვ. მასალის სამკაული. თიხის ნაკეთობა გამოირჩევა ფორმის მრავალფეროვნებითა და დამზადების მაღალი ხელოვნებით. ა.-ი. კ-ის მატარებელი ტომები, როგორც ჩანს, მისდევდნენ მიწათმოქმედებას, მესაქონლეობას, განსაკუთრებით კი მებაღეობა-მევენახეობას.




ალაზან - იალოილუთეფეს კულტურის დამახასიათებელი სამარხეული ნივთები: 1, 7—სალვინე ხელადები; 2, 11—საწურიანი სამაჭრე ხელადები; 3, 4—სამფეხა ჭურჭელი; 5, 9—მათარები; 6 — სასმისი; 8—მილიანი სასმისი; 10, 22—ბარძიმები; 12, 15—ორყურა სალვინეები; 13, 14 — ორყურა ჭურჭელი; 16, 17, 19—ვაზის სასხლავი დანები; 18—ისრისპირი; 20—ბეჭედი; 21, 23-სარდიონის, მინის და პასტის მძივები.

ახ. წ. I ს-იდან ა.-ი. კ-მ თანდათანობით დაკარგა თავისი სახე და მალე გაქრა. ა.-ი. კ-ის შესწავლა ხელს უწყობს ორი უძველესი კავკ. სახელმწიფოს — იბერიისა და ალბანეთის ურთიერთობის ისტ. გაშუქებას.

*ლიტ.*: ნ ი ო რ ა ძ ე გ., ალაზნის ველის გათხრები, თბ., 1940; საქართველოს არქეოლოგია, თბ., 1959; И е с с е н А. А., Культура Ялойлу-Тапа в Закавказье, Л., 1929 (Гос. академия истории материальной культуры, сб. 1); И с м и з а д е О. Ш., Ялойлутепинская культура, Баку, 1956.

**ალაზეა,** მდინარე იაკუტიის ასსრ-ში. სიგრძე 1590 *კმ*, აუზის ფართ. 64,7 ათ. *კმ*$^2$. წარმოიქმნება ალაზეის ზეგანზე მდ-ების ნელკანის და კადილჩანის შეერთებით. მიედინება კოლიმის დაბლობზე. ერთვის აღმ. ციმბირის ზღვას. ა-ს აუზში 24 ათასზე მეტი პატარა ტბაა. საზრდოობს თოვლისა და წვიმის წყლით. საშ. წლ. ხარჯი შესართავთან 320 *მ*$^3$/*წმ*. იყინება სექტ. ბოლოს, ყინულძვრა — მაისის ბოლოს. მთავარი შენაკადია როსოხა.

**ალაზეის ზეგანი,** ზეგანი იაკუტიის ასსრ-ში, მდ-ების ალაზეის, კოლიმის, ინდიგირკისა და ოჟოგინის შუამდინარეთში. სიგრძე 300 *კმ*, საშ. სიმაღლე 350 *მ*. ზეგნის ტალღოვან ზედაპირზე აღმართულია ბრტყელმწვერვალიანი მასივები და ქედები (სიმაღლე 400—954 *მ*). ზეგანს საფუძვლად აქვს პროტეროზოული გნაისები, რ-ებსაც ზემოდან ფარავს გრანიტებით გარღვეული დევონური ვულკანოგენური დანალექი და იურული ასაკის ტუფოგენური ქანები. 450 *მ* სიმაღლემდე დაჭაობებული ნათელი ტყეებია (ლარიქსი, მღიერი), ხეობებში კი — ჭალის ტყეები, 600 *მ*-მდე — ქონდარა ფიჭვი, ხოლო უფრო ზევით — მთის ტუნდრა.

**ალაზნის არხი,** სარწყავი არხი აღმ. საქართველოში, შიგნიკახეთში, მდ. ალაზნის მარჯვ. მხარეზე. აგებული იყო XII ს-ში, 199 *კმ* სიგრძისა იყო და რწყავდა 53 ათ. *ჰა* მიწას. საუკუნეების განმავლობაში არაერთხელ დანგრეულა და ისევ აღდგენილა. საბჭოთა ხელისუფლების დროს აშენდა თანამედროვე საინჟინრო ნაგებობა — ალაზნის მაგისტრალური სარწყავი არხი (ნაწილობრივი ექსპლუატაცია — 1930, დამთავრდა 1933). არხის გამტარობა 18 *მ*$^3$/*წმ*. რწყავს თელავის, გურჯაანის, სიღნაღისა და წითელი წყაროს რ-ნების მიწებს (35 ათ. *ჰა*). 1964 დაიწყო ზემო ალაზნის სარწყავი სისტემის მშენებლობა, რ-იც საქართველოში ყველაზე დიდი საირიგაციო ნაგებობა იქნება. მისი მეშვეობით მოირწყვება შიგნი- და გარეკახეთის 100 ათასზე მეტი *ჰა* მიწა.

**ალაზნის ველი,** ა ლ ა ზ ნ ი ს ვ ა კ ე, მთათაშუა აკუმულაციური ვაკე აღმ. საქართველოში, კახეთის კავკასიონსა, გომბორის ქედსა და გარეკახეთის ზეგანს შორის. ზ. დ. 200—470 *მ*. აგებულია ახალგაზრდა მეოთხეული ნალექებით. ვაკე დახრილია სამხრ.-აღმ-კენ. მას მთელ სიგრძეზე კვეთს მდ. ალაზანი. ა. ვ-ის სიგრძეა 160 *კმ*, მაქს. სიგანე — 35—37 *კმ*, მინ. — 5 *კმ*. კიდეებზე ამაღლებულია და დანაწევრებულია ალაზნის მრავალი შენაკადით. აზერბ. ტერიტორიაზე ა. ვ-ის გაგრძელებაა აფთარანის ვაკე. ა. ვ-ზე ზომიერად ნოტიო ჰავაა, ზამთარი ზომიერად ცივი, ზაფხული ცხელი. საშ. წლ. ტემპ-რა 12—13°C. ყველაზე ცივი თვის, იანვრის, საშ. ტემპ-რა 0.5—1,4°C, თბილი თვის, აგვისტოსი 23—24°C, ზოგჯერ აბსოლ. მინ. ტემპ-რა —23°, —25°-მდე ეცემა. აბსოლ. მაქს. 38—39°C. ნალექები 700—1000 *მმ* წელიწადში; ნალექების მაქსიმუმი მაისშია, მინიმუმი — იანვარში. ა. ვ-ზე ხშირია სეტყვა. ვაკეს რწყავს მდ. ალაზანი და მისი შენაკადები. მდ-ები საზრდოობენ თოვლის, წვიმისა და მიწისქვეშა წყლით. წყალდიდობა გაზაფხულზეა, წყალმცირობა ზამთარში. ა. ვ-ის ზოგი მდინარე ღვარცოფულია. ჭარბობს მდელოს ალუვიური უკარბონატო (გალმამხარი) და მდელოს ალუვიური კარბონატული (წინამხარი) ნიადაგი. არის აგრეთვე შავმიწისებრი, დაჭაობებული, ბიცობიანი და დამლაშებული ნიადაგები. ა. ვ. ნაწილობრივ დაფარულია ვაკის ტყით, სადაც უმთავრესად მუხა, იფანი, ნეკერჩხალი, ალვის ხე, ბოყვი და სხვ. გვხვდება. მდ. ალაზნის გასწვრივ ჭალის ტყეა. ვაკის დიდი ნაწილი მეორეულ ტყე-სტეპებსა და სტეპებს უკავია. ა. ვ. ბუნებრივი რესურსებით მდიდარი და საქართვ. ერთ-ერთი მჭიდროდ დასახლებული კუთხეა. დიდი დასახლ. პუნქტები (თელავი, გურჯაანი, ყვარელი, ლაგოდეხი, ახმეტა, სიღნაღი, წნორი, შილდა, ნაფარეული, კარდანახი და სხვ.) განლაგებულია ვაკის კიდეებზე, კახეთის კავკასიონისა და გომბორის ქედის ძირას. ა.ვ. საქართვ. მევენახეობის მხარეა. ბუნებრივი პირობების მიხედვით იგი 2 ნაწილად იყოფა: მარჯვენა მხარედ (წინამხარი) და მარცხენა მხარედ (გალმამხარი).

*ლ. მარუაშვილი.*

**ალაზნის ველის კულტურა,** იხ. *ალაზან-იალოილუთეფეს კულტურა.*

**ალაზნის ველის ნამოსახლარები,** ბრინჯაოსა და რკინის ხანის ნამოსახლარი გორები. მათი უმეტესობა (ალავერდი I, II და სხვ.) შუა ბრინჯაოს ხანაში მიუტოვებიათ, შესაძლებელია, ურწყავი მიწათმოქმედების კრიზისის გამო. გვიანდ. ბრინჯაოს ხანაში სარწყავ მიწათმოქმედებაზე გადასვლის შემდეგ ა. ვ. ნ. ხელმეორედაა ათვისებული. მდ. ალაზნის ქვემო დინების მარჯვენა ნაპირას არის გორების ჯგუფი („ტყის ბოლოს გორა", „რუსის გორა", „ვასილგორა", „ასანურგორა", „ძველი ანაგის გორა" და სხვ.), სადაც ადამიანი უწყვეტლივ ცხოვრობდა ადრინდ. ბრინჯაოს ხანიდან რკინის ხანამდე, რაც შესაძლებელი გახადა ხელოვნურ რწყვაზე დაფუძნებულმა მიწათმოქმედებამ. ასეთივეა ახმეტის ჩრდ-ით მთის ფერდობზე *ილტოს ნამოსახლარი.*

*კ. ფიცხელაური.*

**ალაზნის სტაციონარული სეტყვის საწინააღმდეგო ექსპედიცია,** საქ. სსრ მეცნ. აკად. გეოფიზიკის ინ-ტის მუდმივმოქმედი სამეცნ. დაწესებულება. ექსპედიციის ძირითადი ბაზა სოფ. რუისპირშია (თელავის რ-ნი). 1957-იდან კახეთის რ-ნებში სისტემატურად შეისწავლის მეტეოროლ. პროცესებს, სეტყვის წარმოშობის პირობებს და ამუშავებს ღრუბლებზე ხელოვნური ზემოქმედების მეთოდებს, აგრეთვე გამოცდის და სრულყოფს სეტყვის საწინააღმდეგო საშუალებებს. სეტყვასთან ბრძოლის მეთოდი ემყარება შემდეგ პრინციპს: გროვა ღრუბლებში სეტყვის საწინააღმდეგო რაკეტებით შეაქვთ აქტ. რეაგენტები, რ-ებიც ხელს უშლიან საშიში ზომის სეტყვის მარცვლების წარმოქმნას. 1961-იდან ამ გზით კახეთში ვრცელ ფართობზე სეტყვისაგან წარმატებით იცავენ სას.-სამ. კულტურებს (1973 დაცულმა ფართობმა 600 ათ. *ჰა* გადააჭარბა). 1969 ამ მეთოდისა და საშუალებების ავტორებს (ნ. ბიბილაშვილი, ა. ბუხნიკაშვილი, ა. ქარცივაძე, ი. გაივორონსკი, ი. სერიოგინი, კ, დმიტრიევი, ბ. კიზირია, ვ. ლაპჩევა, მ. ლიაპუნოვი, გ. სულაქველიძე, ე. ფიოდოროვი, ი. ჩუპროვი) სსრკ სახელმწ. პრემია მიენიჭა.

*ა. ორჯონიკიძე.*

**ალაზონები** (Alazōnes), სკვითური ტომი ჩრდ. შავიზღვისპირეთში. ა-ის შესახებ ცნობებს გვაწვდიან ჰეროდოტე, სტრაბონი, პავსანია და სტეფანე ბიზანტიელი. ცხოვრობდნენ *ოლბიის* ჩრდ-ით, სამხრ. ბუგის აუზში, კალიპიდებსა და მიწათმოქმედ *სკვითებს* შორის. იყვნენ ბინადარი მიწათმოქმედნი. მათ ნამოსახლარ მიწებზე სკვითების დროინდელი ბევრი ნასოფლარი და ნაქალაქარია, რ-ებიც ნაკლებად არის შესწავლილი.

**ალათაური ჯიში** მ ს ხ ვ ი ლ ი რ ქ ო ს ა ნ ი ს ა ქ ო ნ ლ ი ს ა, სარძეო-სახორცე მიმართულების ჯიში. გამოყვანილია ყირგიზეთსა და ყაზახეთში ადგილ. საქონლის შეჯვარებით შვიცურ და კოსტრომულ საქონელთან. ჯიში დამტკიცებულია 1950. აქვს მაგარი კონსტიტუცია და მკვრივი ძვლეული. ფერად წაბლაა. ცოცხალი

**ალაზნის ველი**

დიდი დასახლებული პუნქტები

თელავი
გურჯაანი
ყვარელი
ლაგოდეხი
ახმეტა
სიღნაღი
წნორი
შილდა
ნაფარეული
კარდანახი



ალაზნის ველი.

მასა: კუროსი—700—800 *კგ*, ფურისა—500—550 *კგ*. იწველის — 4000—5000 *კგ* (სარეკორდო მონაწველი — 10 222 *კგ*). რძის საშუალო ცხიმიანობაა 3,8—3,9%, უდიდესი — 5%-მდე. ნაკლავის გამოსავალი—54—62%. ა. ჯ. შეგუებულია მაღალმთიანეთის პირობებს. გავრცელებულია ყირგიზეთში, ყაზახეთსა და ზოგიერთი სხვა რესპუბლიკის მთიან რ-ნებში.


ალათაური საქონელი (ფური).

**ალათირი,** ქალაქი ჩუვაშეთის ასსრ-ში, ალათირის რ-ნის ცენტრი. ნავმისადგომი მდ. სურაზე. რკინიგზის სადგ.; 46 ათ. მცხ. (1974). ორთქლმავალშემკეთებელი, ელექტრომექან., ელექტროხელსაწყოთსამშენებლო, ყველ-კარაქის ქ-ნები, თხილამურების, წეკოს, ფეხსაცმლის, სამკერვალო, ტრიკოტაჟის, პიანინოს ფ-კები. ხორცკომბინატი, ხის დასამუშ. კომბინატი. სატყეო, რკინიგზის ტრანსპ. და სას.-სამ. ტექნიკუმები. ა-ის მახლობლად იღებენ ტორფს. ა. ჩუვაშეთის ერთ-ერთი უძველესი ქალაქია, დაარსდა XVI ს. II ნახევარში. თავდაპირველად ციხესიმაგრე იყო, 1780-იდან ქალაქია.

**ალათუბანი,** სოფელი ახალქალაქის რ-ნში (კოჩიოს სოფსაბჭო), აბულ-სამსარის ქედის დას. კალთაზე, მდ. მეჯურის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 1780 *მ*, ახალქალაქიდან 21 *კმ*. კოჩიოს მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა, ბ-კა, საფერშლო-სამეანო პუნქტი.

**ალაის ველი,** მთათაშუა ღრმული პამირ-ალაის მთათა სისტემაში, ალაისა და ალაისიქითა ქედებს შორის (ყირგ. სსრ). სიგრძე 150 *კმ*, სიგანე 8—25 *კმ*. ფართ. დაახლ. 1,7 ათ. $კმ^2$. სიმაღლე 2240—3536 *მ*. რწყავს მდ. ყიზილსუ და მისი შენაკადები. აგებულია ალუვიური და პროლუვიური ნალექებით. მთის საძოვრები.


ალალი (Falco columbarius)

**ალაის ქედი,** ქედი ყირგ. და ტაჯ. სსრ-ებში. სიგრძე 400 *კმ*-მდე, სიმაღლე 5539 *მ*-მდე. სამხრ-ით ესაზღვრება ფერღანის ველს. აგებულია კრისტ. ფიქლებითა და ქვიშაქვიან-თიხიანი ქანებით. ფერდობები ჩრდ-ით დამრეცია, სამხრ-ით ციცაბო. მთათა თხემებზე მუდმივი თოვლი და მყინვარებია. მთისწინეთი დაფარულია ნახევარუდაბნოს მცენარეულობით, ფერდობებზე 2000—3000 *მ*-მდე მშრალი სტეპები და მდელო-სტეპის მცენარეულობაა, უფრო მაღლა ალპ. მდელოებია.

**ალაკაევკა,** სოფელი რსფსრ კუიბიშევის ოლქის კინელის რ-ნში, კუიბიშევიდან 55 *კმ*-ზე. 1889 ზაფხულში, სიმბირსკიდან სამარაში გადასვლის შემდეგ, ულიანოვების ოჯახმა ა-ის მახლობლად იყიდა იმავე სახელწოდების პატარა ხუტორი და 1893-მდე ზაფხულის თვეებს აქ ატარებდა. ა-შია ვ. ი. ლენინის სახ. მუზეუმი და ბ-კა.

**ალალახი,** მ უ ქ ი შ ი (Alalah, Mukiš), ძვ. ქალაქ-სახელმწიფო ჩრდ. სირიაში (მდ. ორონთზე, ახლანდ. თელ-აჩანის ადგილას). ძვ. წ. XVIII—XVII სს-ში კულტ. და ეკონ. დაწინაურებული სამეფო იყო, თუმცა პოლიტიკურად *ხალაფს* ემორჩილებოდა. თავდაპირველად აქ ცხოვრობდა სემიტური მოსახლეობა, მაგრამ ძვ. წ. XVIII ს-იდან ა-ში ძლიერი ხურიტული ეთნ. ელემენტი შეიჭრა. ძვ. წ. XVII ს. ბოლოს სამეფო დალაშქრა ხეთების მეფე *ხათუსილი I-მა* (ზოგი მკვლევარი ა-ის დანგრევას *მურსილი I-ს* მიაწერს), მომდევნო ხანაში იგი *ხური-მითანის* პოლიტ. გავლენას დაემორჩილა, ხოლო ძვ. წ. XV ს. ბოლოდან — ხეთებს. როგორც ფიქრობენ, ა. საბოლოოდ „*ზღვის ხალხებმა*“ გაანადგურეს ძვ. წ. XII ს-ში.

*ლიტ.*: Гельцер М. Л., Новые тексты из древнего Алалаха и их значение для соц.-экон. истории Древнего Востока, «Вестник древней истории», 1956, № 1; Гиоргадзе Г. Г., Борьба хеттов за Северную Сирию в период Древнего царства, იქვე, 1964, № 1. *გ. გიორგაძე*.

**ალალახის ფირფიტები,** ინგლ. არქეოლოგის ჩ. ლ. *ვულის* მიერ *ალალახის* გათხრების დროს აღმოჩენილი თიხის ფირფიტები ლურსმული ტექსტებით. დღემდე გამოქვეყნებულია 456 ფირფიტა. ტექსტები ჩაწერილია ძველი აქადური ლურსმული დამწერლობით, რ-იც ძვ. წ. II ათასწლ. დასაწყისში გადაიღეს ხეთებმა და ხურიტებმა. ა. ფ-ში უმთავრესად ასახულია ალალახის ისტ. ორი პერიოდი — ძვ. წ. XVIII ს. და XV ს.; პოლიტ. ისტორიის გარდა, წარწერებში არის ცნობები სამეფოს სოც.-ეკონ. ცხოვრების შესახებ. აქ განვითარებული ყოფილა ვაჭრობა და ხელოსნობა, ლითონის დამუშავება. ტექსტებში ლაპარაკია მონობაზე, მევახშეობაზე, არის ცნობები ალალახის რელიგიასა და კულტურაზე. ა. ფ-ის ნაწილი კერძო პირთა მიმოწერაა. ბევრი მათგანი შეიცავს დათარიღების ფორმულებს და დამოწმებულია ცილინდრული ბეჭდებით.

*ლიტ.*: Гамкрелидзе Т. В., Клинописная система аккадско-хеттской группы и вопрос о происхождении хеттской письменности, «Вестник древней истории», 1959, № 1; Wiseman D. J., The Alalakh Tablets, L., 1953. *გ. გიორგაძე*.

**ალალი** (Falco columbarius), მტაცებელი ფრინველი შავარდნისნაირთა რიგისა. ა-ის სხეულის სიგრძეა 30—35 *სმ*, წონა — 150—200 *გ*. დედალი მამალზე დიდია. ზურგი მუქი რუხი ფერისა აქვს, მუცელი წითური. ა. გვხვდება ევროპის, აზიისა და ამერ. ტყეებსა და ტყე-ტუნდრის ზონაში, აგრეთვე აზიის ველებსა და მთებში. ბუდეს იკეთებს ხეზე, კლდის ნაპრალებში, ბუჩქნარში ან მიწაზე. დებს 3—5 კვერცხს. ინკუბაციური პერიოდი 28 დღემდე გრძელდება. იკვებება უმეტესად პატარა ფრინველებით, რ-ებსაც ფრენის დროს იჭერს, ჭამს მღრღნელებსა და მწერებსაც. ა-ის ქვესახეობათაგან ზამთრობით საქართველოში გვხვდება ჩვეულებრივი და აღმოსავლეთციმბირული ა. *მ. კუტუბიძე*.

**ალალია** (ბერძნ. a — უარყ. ნაწ. და lalia — მეტყველება), მეტყველების უნარის უქონლობა ან შეზღუდვა, რასაც იწვევს ბავშვის თავის ტვინის დიდი ჰემისფეროების მეტყველების ზონების განუვითარებლობა ან დაზიანება ენის ამოდგმამდე. განასხვავებენ მოტორულ და სენსორულ ა-ს. მ ო ტ ო რ უ ლ ი ა-ის დროს შენარჩუნებულია სხვისი მეტყველების გაგების უნარი, მაგრამ დარღვეულია მეტყველების მოტორული ფუნქცია. ბავშვი, თუნდაც დაეუფლოს ცალკეულ ბგერათა წარმოთქმას, ვერ ახერხებს გამართულად გამოთქვას სიტყვა, ხოლო თუ სიტყვების მარაგი დაუგროვდა, ვერ სვამს მათ საჭირო ბრუნვაში, ტოვებს თანდებულებს, კავშირებს და ა. შ. (იხ. *აგრამატიზმი*); ს ე ნ ს ო რ უ ლ ი ა-ის დროს ბავშვი ვერ იგებს სხვის ნათქვამს, თუმცა ელემენტარული სმენა შენარჩუნებული აქვს; ცდილობს ილაპარაკოს, მაგრამ სრულიად გაუგებრად ლაპარაკობს. მეტყველების ძლიერი დარღვევის გამო იგი ჩამორჩება გონებრივადაც. ასეთი ბავშვების სწავლება მეტად გაძნელებულია. მოტორული ა-ით დაავადებული ბავშვებისათვის შემუშავებულია სწავლების განსაკუთრებული სისტემა. ზოგიერთი ავტორი ა-ის და *აფაზიის* ცნებებს აიგივებს.

**ალამბარი,** სოფელი აჭარის ასსრ ქობულეთის რ-ნში (მუხაესტატეს სოფსაბჭო), მდ. აჭყვის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 60 *მ*, ქობულეთიდან 14 *კმ*. კოლ-ბა (მეჩაიეობა, მეციტრუსეობა), მეციტრუსეობის საბჭ. მეურნ., საშ. სკოლა, საბავშვო ბაგა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, მედ-პუნქტი. XV—XVI სს. ა. გურიის სამთავროს ცენტრი და მთავრის რეზიდენცია იყო. სოფლის მიდამოებშია ე. წ. მამუკას ციხე (დაახლ. XVIII ს.).

**ალამი,** იხ. *დროშა*.

**ალამიშევი** ამანდურდი (1904, სოფ. გოქჩა, აშხაბადთან, — 1943), თურქმენი საბჭოთა პოეტი. პირველი ნაწარმოები გამოაქვეყნა 1925. თურქმ. ლიტ-რაში პირველმა დაწერა მუშათა კლასის ცხოვრების ამსახველი სიუჟეტური თხზულებები — პოემები „ყიზილ-არვათის ქარხანაში“ (1928), „დამკვრელი ქალი პოსტზე“ (1932) და სხვ.; ა-ის საყურადღებო ნაწარმოებია პოემა „სონა“ (პირველი ვარიანტი — „ჩაქრა“, 1928), რ-იც ასახავს სოფლის ინტელიგენციის ცხოვრებას. თურქმ. ენაზე თარგმნა „ვეფხისტყაოსნის“ ფრაგმენტები (გამოქვეყნდა 1937), ალიშერ ნავოის, მ. ლერმონტოვის, ა. პუშკინის, ტ. შევჩენკოს, ვ. მაიაკოვსკის თხზულებები.

**ალამუთი,** ციხესიმაგრე ელბრუსის მთებში (ჩრდ. ირანი), ქ. ყაზვინის მახლობლად. 1090—1256 *ასასინების* თეოკრატიული სახელმწიფოს ცენტრი. 1256 დაანგრია ჰულაგუ-ხანის ლაშქარმა. სეფიანთა დროს ა-ში სახელმწ. დამნაშავეებს ამწყვდევდნენ. XVI ს. აქ ტყვედ ჰყავდათ ქართლის მეფე *სიმონ I*.

**ალანდის კონგრესი,** კონგრესი *ჩრდილოეთის ომის* (1700—21) დროს (მუშაობდა 1718 მაისიდან 1719 ოქტომბრამდე ალანდის არქიპელაგის კ. სუნდშერზე). ა. კ-ზე საზავო მოლაპარაკება მიმდინარეობდა რუსეთსა და შვეციას შორის. რუსეთი მოითხოვდა, რომ შვეციას მის კუთვნილებად ეღიარებინა ბალტიისპირეთში დაკავებული მიწები (გარდა ფინეთისა). მოლაპარაკების დროს გაირკვა, რომ ამ საკითხში რუსეთს დაკარგული ჰქონდა საფრანგეთის მანამდე თითქოს უეჭველი მხარდაჭერა. შვეციამ ისარგებლა შექმნილი მდგომარეობით და რუსეთის მიერ დაპყრობილი ტერიტორიების კომპენსაცია მოითხოვა. მხარეები ვერ შეთანხმდნენ და მოლაპარაკება შეწყდა.

*ლიტ.*: Фейгина С. А., Аландский конгресс, М., 1959.

**ალანდის კუნძულები,** ა ჰ ვ ე ნ ა ნ მ ა ა (შვედ. Aland, ფინ. Ahvenanmaa), არქიპელაგი ბალტიის ზღვაში. ეკუთვნის ფინეთს. ფართ. 1481 $კმ^2$. ჩრდ-იდან სამხრ-კენ გადაჭიმულია დაახლ. 130 *კმ*-ზე. შედგება 6,5 ათ. კუნძულისაგან, რ-თა შორის უდიდესია ალანდი (640 $კმ^2$). აგებულია უმთავრესად გრანიტებითა და გნაისებით. სიმაღლე ზ. დ. 132 *მ*-მდე. ჰავა — ზომიერად გრილი, დაფარულია წიწვოვანი და ფართოფოთლოვანი ტყეებით. თევზჭერა, სარძეო მესაქონლეობა, მიწათმოქმედება. მთავარი ქალაქი და ნავსადგ. მარიანჰამინა.

1809-მდე ა. კ. შვეციას ეკუთვნოდა. ფრიდრიხსჰამის 1809 საზავო ხელშეკრულებით ფინეთთან ერთად გადაეცა რუსეთს. 1854, *ყირიმის ომის* დროს, ა. კ. აიღო ინგლ.-საფრ. ფლოტმა, ხოლო პარიზის ზავით (1856) ისევ რუსეთს დაუბრუნდა. 1921 ერთა ლიგის საბჭომ ცნო ფინეთის სუვერენიტეტი ა. კ-ზე. ამავე წელს ჟენევაში დიდმა ბრიტანეთმა, გერმანიამ, დანიამ, იტალიამ, ლატვიამ, პოლონეთმა, ფინეთმა, საფრანგეთმა, შვეციამ და ესტონეთმა ხელი მოაწერეს კონვენციას ა. კ-ის დემილიტარიზაციისა და ნეიტრალიზაციის შესახებ. ეს კონვენცია ა. კ-ს ფაქტობრივად იმპერიალ. სახელმწიფოებ-

ის კონტროლს უქვემდებარებდა, ამიტომ რსფსრ-ის მთავრობამ იგი გამოაცხადა „რუსეთისათვის უდავოდ არარსებულად“. II მსოფლიო ომის წინ ფინეთმა დაარღვია ჟენევის კონვენცია და ა. კ-ზე სამხედრო სიმაგრეები ააგო. 1940 სსრკ-ფინეთის შეთანხმებით ფინეთს ა. კ-ის დემილიტარიზაცია დაევალა.

ამჟამად ა. კ-ის სამართლებრივ რეჟიმს განსაზღვრავს 1947 წ. 10 თებ. საზავო ხელშეკრულება ფინეთთან, რ-ითაც განახლდა II მსოფლიო ომის დროს შეწყვეტილი 1940 წ. 11 ოქტ. სსრკ-ფინეთის შეთანხმება. ამ აქტების ძალით ა. კ-ზე ვრცელდება ფინეთის სუვერენიტეტი. ამავე დროს კუნძულები დემილიტარიზებული უნდა დარჩეს.

**ალანები** (ლათ. Alani, საკ., სახელწ. ირონები, ქართულ წყაროებში — ოსები, ოვსები, რუს. — იასები), სარმატული წარმოშობის ირანულენოვანი ნახევრად მომთაბარე ტომები. ცნობილი არიან ძვ. წ. II ს-იდან როქსოლანთა სახელით. ძვ. წ. I ს-იდან ა-თა ტომები დასახლდნენ აზოვისპირეთსა და ჩრდ. კავკასიაში, დნეპრის ქვემოწელსა და სამხრ. ურალს შორის და ხშირად ლაშქრავდნენ ამიერკავკასიას, ყირიმს, მიდიასა და მცირე აზიას. ა-თა საზ. წყობისათვის დამახასიათებელი იყო ტომის ბელადის ინ-ტი და სატომთაშორისო კავშირები. IV ს-ში ა-ს *ჰუნები* შეესივნენ, VI ს-ში კი — *ავარები*. ა-ის ერთი ნაწილი ჰუნებთან ერთად მონაწილეობდა *ხალხთა დიდ გადასახლებაში,* გაიარა სამხრ. გალია, პირენეს ნ.-კ. და ჩრდ. აფრიკას მიაღწია. მეორე ნაწილი ჩრდ. კავკასიაში დარჩა და ადგილ. ტომებთან ერთად შექმნა ძლიერი ტომთა კავშირი, რ-იც ცნობილია ალანიის (ალანეთის) სახელით. VII ს-იდან ბიზანტიელ და ქართველ მისიონერთა მეშვეობით ალანეთში ქრისტიანობა გავრცელდა. VIII—IX სს-ში ალანეთი ხაზართა სახაკანოში შედიოდა. ამავე პერიოდში დაიწყო ფეოდ. ურთიერთობათა ჩასახვა. პირველყოფილ-თემური წყობილების რღვევის პროცესში შეიქმნა ა-ის მსხვილი ტომობრივი კავშირი, რ-მაც IX—X სს-ში ადრინდ. ფეოდ. სახელმწიფოს ნიშნები მიიღო (ოვსთა სამეფო). ამ დროს ა. უკვე ბინადარი მიწათმოქმედნი და მესაქონლეები იყვნენ. განვითარდა ხელოსნობაც. X—XII სს-ში ბერძნ. ანბანის ბაზაზე ჩაისახა ალანური დამწერლობა. ა-ს ახლო კულტ. ურთიერთობა ჰქონდათ კავკასიის ხალხებთან: აფხაზებთან, ჩერქეზებთან, ჩაჩნებსა და ინგუშებთან, რასაც მოწმობს მათი საერთო ფოლკლორი, კერძოდ *ნართული ეპოსი*. ა-ის მხატვრ. კულტურა ძირითადად სკვითებისა და სარმატების ხელოვნებას უკავშირდება, თუმცა მათ ხელოვნებაში ანტ. და აღმოსავლური გავლენაც შეიმჩნევა. არქეოლ. გათხრების შედეგად აღმოჩენილია ა-ის დეკორ.-გამოყენებითი ხელოვნ. ღირსშესანიშნავი ნიმუშები — მოწითალო ფერის კუთხოვანი ქვებით შემკული ოქროსა და ვერცხლის ნივთები (I—IV სს.), ლითონისაგან ჩამოსხმული გამოსახულებანი, მაგ., მხედართა ფიგურები (VII—IX სს.). ა-თა ქალაქები თლილი ქვით ნაგები კედლებით იყო გამაგრებული. ოთხკუთხა შენობებს საბჯენი ბოძები და წნული, თიხით შელესილი კედლები ჰქონდა.

1238—39-ში ალანეთი მონღოლებმა დაიპყრეს. ა-ის ნაწილმა ცენტრ. კავკასიონის ხეობებს შეაფარა თავი. ამავე დროიდან დაიწყო ქართლის მთიანეთში ა-თა დასახლება. ა-ის პირდაპირი შთამომავლები ოსები არიან. XIV ს-იდან ა-ში ისლამმა მოიკიდა ფეხი. ა-მა გარკვეული როლი ითამაშეს ჩრდ. კავკასიის სხვა ხალხების ეთნოგენეზსა და კულტურაში.

*ლიტ.*: Гаглойти Ю. С., Аланы и вопросы этногенеза осетин, Тб., 1966; Кулаковский Ю., Аланы по сведениям классических и византийских писателей, К., 1889.

**ალანთა კარი,** დარიალის ერთ-ერთი ძველი სახელწოდება.

**ალანინი,** α-ამინოპროპიონის მჟავა, ცოცხალ ბუნებაში ფართოდ გავრცელებული აციკლური *ამინომჟავა*. α-ა. [$CH_3CH(NH_2)COOH$] ყველა ცილის შემადგენელი ნაწილია და ორგანიზმში თავისუფალი სახითაც გვხვდება. β-ა. [$CH_2(NH_2)CH_2COOH$] ცილაში არ შედის, ამინომჟავების შუალედური ცვლის პროდუქტია. გვხვდება ზოგიერთი ბიოლოგიურად აქტიური ნაერთის (კარნოზინის, ანსერინის და სხვ.) შედგენილობაში.

**ალანკარა** (სანსკრ.—სამკაული), მხატვრულ-სტილისტიკურ ხერხთა და საშუალებათა სისტემა ძველ ინდურ პოეტიკაში. მასში გამოყოფენ აზრობრივ-შინაარსობრივ საშუალებებს ანუ ართალანკარას (ართა — აზრი) და გარეგნულ, სიტყვიერ-ბგერითს საშუალებებს, ანუ შაბდალანკარას (შაბდა — სიტყვა). პირველი ჯგუფიდან უმნიშვნელოვანესია შედარება (უპამა), მეტაფორა (რუპაკა), ჰიპერბოლა (ატიშაიოქტი), ზმა (შლეშა) და სხვ., მეორე ჯგუფიდან — ალიტერაცია (ანუპრასა), რითმა და სხვ.; ა-ის გამოყენების ხელოვნება მხატვრული ოსტატობის საზომი იყო ძველ ინდოეთში. ა. პირველად მოხსენიებულია ტრაქტატ „ბჰარატიანატიაშასტრაში“ (ვარაუდობენ III—V სს.). აქ გაანალიზებულია ოთხი რიტორიკული ფიგურა. გვიანდ. ხანის პოეტიკურ ტრაქტატებში ა-ის ასზე მეტი პოეტიკური ხერხია განხილული.

**ალანტოინი,** $C_4H_6O_3N_4$, ნივთიერებათა ცვლის ერთ-ერთი პროდუქტი, რ-იც *ალანტოისის* სითხეში აღმოაჩინეს (1799). ცხელ წყალში ხსნადი უფერო კრისტალებია. ხერხემლიანი ცხოველების უმრავლესობაში წარმოიქმნება *შარდმჟავას* დაჟანგვით. ძუძუმწოვრებში (ადამიანისა და პრიმატების გარდა) ა. პურინების ცვლის საბოლოო პროდუქტია და შარდთან ერთად გამოიყოფა. გვხვდება აგრეთვე მცენარეთა თესლსა და ფესვებში.

**ალანტოისი** (ბერძნ. allantoeidēs — ძეხვისებრი), უმაღლესი ხერხემლიანი ცხოველების — *ამნიონიანების* (ქვეწარმავლების, ფრინველებისა და ძუძუმწოვრების) ერთ-ერთი *ჩანასახოვანი გარსი*. წარმოიქმნება ემბრიონის უკანა ნაწლავის პარკისებრი გამონაზარდის სახით. ასრულებს ჩანასახის სუნთქვის, კვებისა და გამოყოფის ორგანოს ფუნქციას. ქვეწარმავლებსა და ფრინველებში კარგად არის განვითარებული და მთლიანად ფარავს ჩანასახს, ყვითრის პარკსა და *ამნიონს*. ძუძუმწოვრებში ა-ს სხვა ფუნქცია და ზომა აქვს, მონაწილეობს *პლაცენტის* შექმნაში და რედუცირებულ ყვითრის პარკთან ერთად ქმნის ჭიპლარს. ჭიპლარში გამავალი სისხლძარღვები ჩანასახს პლაცენტასთან აკავშირებს. გამოჩეკისას (ან დაბადებისას) ა-ს სცილდება ჩანასახგარეთა ნაწილი, ჩანასახში დარჩენილი ნაწილი კი შარდის ბუშტად გარდაიქმნება.

**ალანძა,** ტოლოში, VIII—IX სს. ქართ. ხუროთმოძღვრების ძეგლი მესხეთში, მდ. ტაშლაყაშის მარჯვენა მხარეს (ასპინძის რ-ნი). სოფ. ტოლოშიდან 1,5 *კმ*. ა. ერთნავიანი (დარბაზული) ეკლესიაა, ჩრდ. კედელთან შემორჩენილი აქვს მოკლე, სწორკუთხა მინაშენის ნაშთი. ნავის ჩრდ. და სამხრ. კედლებზე სვეტისთავებით დაგვირგვინებული თითო პილასტრია, რ-ებსაც ნალისებრი მოხაზულობის საბჯენი თაღი ეყრდნობოდა. კედლის საშენ მასალად გამოყენებულია ტლანქად გათლილი ბაზალტის ქვები. ფასადებისა და კარ-სარკმლების კუთხეები ნაგებია სუფთად გათლილი ქვიშაქვით. ფასადები სადაა, მხოლოდ სამხრ. ფასადზეა ცალკეული შემამკობელი ელემენტები.

**ალაო,** ხელოვნურად გაღივებული, აქტიური ფერმენტების შემცველი მარცვლეული (ქერი, ხორბალი, ჭვავი, ფეტვი); იყენებენ კვების მრეწველობაში უმთავრესად სახამებლის დასაშაქრებლად და ძირითად ნედლეულად სპირტის, ლუდისა და ბურახის წარმოებაში; სოფ. მეურნეობაში — პირუტყვის საკვების გაალაოებისათვის და სხვ.

**ალაოს ღივი,** ლუდის წარმოების ნარჩენი. მდიდარია პროტეინით, იყენებენ სას.-სამ. ცხოველის საკვებად. კვებითი ღირებულება მარცვლეულსა და ქატოზე უფრო დაბალი აქვს. კარგი ხარისხის ა. ღ. ღია ყვითელი ფერისაა, არ შეიცავს მტვერსა და გარეშე მინარევს, დიდი ჰიგროსკოპიულობის გამო სინესტეში მალე ფუჭდება. ა. ღ-ს ალბობენ, მისგან სქელ ფაფას ამზადებენ და ამ ფაფით კვებავენ ღორს, ფრინველს, მეწველ ფურს.

**ალაოს შაქარი,** ნახშირწყალი დისაქარიდების ჯგუფისა. იგივეა, რაც *მალტოზა*.

**ალაპაევსკი,** ქალაქი რსფსრ სვერდლოვსკის ოლქში, მდ. ნეივაზე (ობის აუზი) და მის შენაკად ალაპაიხაზე. ალაპაევსკის რ-ნის ცენტრი, სარკინიგზო კვანძი. 52 ათ. მცხ. (1974). ურალის რკინის მადნის რ-ნის და შავი მეტალ. ერთ-ერთი უძველესი ცენტრი (მეტალ. ქ-ნა აშენდა 1704). ჩარხსაშ., მანქანათსაშ. ქ-ნები, ხის დასამუშ., აზბესტის და სატყეო-ქიმ. კომბინატები, კვების მრეწვ. საწარმოები. ინდუსტრ. ტექნიკუმი, სამედ. სასწავლებელი. ქალაქი დაარსდა 1781.

**ალარიხ** I (Alarich, ლათ. Alaricus) (დაახლ. 370—410-ის დამლევი), ვესტგუთების მეფე (395—410). 395 ააოხრა თრაკია, მაკედონია, საბერძნეთი, საიდანაც იგი *სტილიქონმა* გააძევა. აღმ. რომის იმპ. *არკადიუსი* დაეზავა ა. I-ს და ილირიკუმის პროვინციის სამხ. გამგებლად დანიშნა. ვესტგუთები ილირიკუმში ფედერატებად დასახლდნენ. 401 დამლევს ა. I იტალიაში შეიჭრა, მაგრამ ქ. პოლენცისთან დამარცხების შემდეგ იძულებული გახდა უკან დაეხია. 403 მეორედ ილაშქრა იტალიაში, მაგრამ ვერონასთან დამარცხდა და კვლავ უკუიქცა. 408 სამჯერ შემოარტყა ალყა რომს. მის ბანაკში გადავიდა რომაელი მონების ნაწილი. მათი დახმარებით 410 წ. 24 აგვ. ა. I-მა აიღო რომი და მისი ლაშქარი სამ დღეს ძარცვავდა ქალაქს. ა. გარდაიცვალა სამხრ. იტალიაში, როცა სიცილიასა და ჩრდ. აფრიკაში სალაშქროდ ემზადებოდა. დამარხეს მდ. ბუზენტოს ფსკერზე. *გ. ტივაძე.*

**ალარკონი** (Alarcon) პედრო ანტონიო დე (10. III. 1833, გვადიქსი, გრანადის პროვ., — 10. VII. 1891, ვალდემორო, მადრიდის პროვ.), ესპ. მწერალი. მოღვაწეობა დაიწყო როგორც რევოლუციონერმა და ანტიკლერიკალმა ჟურნალისტმა და დაამთავრა როგორც მონარქიზმისა და კათოლიციზმის მომხრე რომანისტმა (რომანები „სკანდალი“, 1875; „ბურთიანი



ალანძა. VIII—IX სს.



ალასკის ქედი. მთა მაკ-კინლი (6193 მ.).

ბავშვი", 1880; „მეძავი", 1882). მისი საუკეთესო ნაწარმოებები, რ-ებიც ესპ. ლიტ-რის დემოკრ.-რეალისტურ ტენდენციებს ავითარებენ, არის: მოთხრ. „სამკუთხა ქუდი" (1874), ნოველათა კრებულები „პატარა ეროვნული ამბები" (1881), „სასიყვარულო მოთხრობები" (1881), „დაუჯერებელი მოთხრობები" (1882).

**ალაროდები** (ბერძნ. Alarodioi), ხალხი, რ-იც ჰეროდოტეს ცნობით, სასპერებსა და მატიენებთან ერთად შედიოდა აქემენიდთა სპარსეთის მე-18 ოლქში (სატრაპიაში). ეს სატრაპია სპარსეთის სამეფო კარს ყოველწლიურად 200 ტალანტ ვერცხლს უხდიდა. სახელწოდება „ა-ში" შემონახულია სახელი ძვ. ურარტუელებისა (არაროდ>ალაროდ, შდრ. არარატ — ურარტუ სახელის ვარიანტი), რ-თა შთამომავლებიც ალბათ ა. იყვნენ. როგორც ჩანს, ძვ. წ. V ს. ა. ისევ ძველი ურარტუს მიწა-წყალზე ცხოვრობდნენ.

*ლიტ.*: ყ ა უ ხ ჩ ი შ ვ ი ლ ი თ., ჰეროდოტეს ცნობები საქართველოს შესახებ, თბ., 1960; М е л и к и ш в и л и Г. А., К истории древней Грузии, Тб., 1959.

*გ. მელიქიშვილი.*

**ალაროდიული ენები,** ასე უწოდებდა XIX ს. ზოგი დასავლეთევროპელი მეცნიერი (კერძოდ, ფ. ჰომელი) სავარაუდებელ ენობრივ ერთობას (ენათა ოჯახს), რ-შიც აერთიანებდნენ ქართველურ, სხვა კავკ. ენებსა და წინა აზიის მთელ რიგ მკვდარ ენებს (ხეთურს, ელამურს, ურარტულსა და სხვ.). სახელწოდება „ა. ე." მომდინარეობს *ალაროდების* სახელიდან.

*ლიტ.*: მ ე ლ ი ქ ი შ ვ ი ლ ი გ., საქართველოს, კავკასიისა და მახლობელი აღმოსავლეთის უძველესი მოსახლეობის საკითხისათვის, თბ., 1965.

**ალასკა** (Alaska), ნახევარკუნძული ჩრდ. ამერიკის ჩრდ.-დას. ნაწილში, ბრისტოლის ყურესა (ბერინგის ზღვა) და წყნარ ოკ. შორის. შედის ალასკის შტატში (აშშ). სიგრძე დაახლ. 700 *კმ*, სიგანე 10-იდან 170 *კმ*-მდე. ა-ის დიდი ნაწილი უჭირავს ალეუტის ქედს, რ-ის მწვერვალები მოქმედი (კატმაი, 2047 *მ*) და ჩამქრალი ვულკანებია. მაქს. სიმაღლე 2507 *მ* (ვულკანი ვენიამინოვი). მცენარეულობა — სუბარქტ. მდელოები და მთის ტუნდრა.

**ალასკა** (Alaska; ალეუტთა ენაზე — დიდი ქვეყანა), აშშ-ის შტატი. მდებარეობს ჩრდ. ამერიკის ჩრდ.-დას. ნაწილში. აშშ-ის ძირითადი ტერიტორიისაგან ყოფს კანადა. ფართ. 1519 ათ. $კმ^2$. მოსახლ. 294,6 ათ. კაცი (1970), მ. შ. 44 ათ. (1960) აბორიგენია (ინდიელები, ალეუტები, ესკიმოსები). მოსახლ. დაახლ. 40% ქალაქში ცხოვრობს. ადმ. ც. — ქ. ჯუნო.

კონტინენტურ ნაწილთან ერთად მოიცავს მრავალ კუნძულს (ალექსანდრეს არქ., ალეუტის, პრიბილოვის კ-ები და სხვ.). ტერიტ. დიდი ნაწილი მთიანია (მთა მაკ-კინლი, 6193 *მ*). ჩრდ. და სამხრ.-დას. ნაწილი უკავია ზღვისპირა დაბლობებს, შიგა რ-ნები — ზეგანს (სიმაღლე დას-ით — 400 *მ*, აღმ-ით — 1200 *მ*). ჰავა სანაპირო ზოლში ზომიერია, ნოტიო. ქ. ჯუნოში იანვ. საშ. ტემპ-რა — 1,6°C, ივლ. 13,3°C. ნალექები 1500—4000 *მმ* წელიწადში. შიგა რ-ნებში ჰავა კონტინენტურია, ცივი. ფერბენქსში იანვ. საშ. ტემპ-რა — 24,8°C, ივლ. 15,7°C. ნალექები 300 *მმ* წელიწადში. მთავარი მდინარეა იუკონი. ტერიტ. დიდი ნაწილი უკავია ტუნდრას და მეჩხერ ტყეს. მთების ფერდობები (ა-ის სამხრ. და სამხრ.-აღმ. ნაწილში) დაფარულია ხშირი წიწვიანი ტყით.

მეცნიერთა აზრით, ა-ის თანამედროვე მცხოვრებთა — ინდიელების, ესკიმოსების, ალეუტების — წინაპრები ა-ზე ჩრდ.-აღმ. აზიიდან მოსულან. XVII ს-ში, როცა რუსმა მოგზაურებმა ა. აღმოაჩინეს, ესკიმოსები უმთავრესად სანაპირო რ-ნებში ცხოვრობდნენ და მონადირეობასა და მეთევზეობას მისდევდნენ; ალეუტები ნ.-კ-ზე სახლობდნენ და ზღვის ცხოველებზე ნადირობდნენ; ინდიელებს (ტლინკიტებსა და ჰაიდას) ეკავათ ა-ის სამხრ.-აღმ. სანაპირო და შიგა რ-ნები (ათაბასკებს). მათი მთავარი საქმიანობაც თევზჭერა და ნადირობა იყო.

ა-ის შესწავლა და ათვისება რუსეთმა XVII—XVIII სს-ში დაიწყო. პირველი ცნობები ა-ის შესახებ რუსეთში ი. ფიოდოროვის, მ. გვოზდევისა და სხვ. მოგზაურთაგან მიიღეს. განსაკუთრებული მნიშვნელობა ჰქონდა ვ. ბერინგისა და ა. ჩირიკოვის ექსპედიციებს (1728, 1729, 1741). სწორედ ჩირიკოვის 1741 ექსპედიციის წელი ითვლება ა-ის აღმოჩენის თარიღად. XVIII ს. ა-ში რუსეთმა 80-ზე მეტი ექსპედიცია მოაწყო. დაიწყო ა-ის სიმდიდრის (განსაკუთრებით ბეწვეულის) ექსპლუატაცია და ქვეყნის კოლონიზაცია. ალასკის ათვისებაში დიდი დამსახურება მიუძღვის გ. შელიხოვს, რ-მაც 1784 კ. კადიაკზე პირველი რუს. კოლონია დააარსა. 1798 ვაჭრებმა შელიხოვმა, მილნიკოვმა და გოლიკოვმა შექმნეს „ამერიკის გაერთიანებული კომპანია", რ-საც 1799 დაერქვა „რუსეთ-ამერიკის კომპანია". რუს. კოლონიის ცენტრი კ. კადიაკიდან გადმოტანილ იქნა ნოვოარხანგელსკში (ახლანდ. სიტკა). კოლონიის მმართველად დაინიშნა ა. ბარანოვი (1790—1818). „რუსეთ-ამერიკის კომპანიის" გარსაქვეყნო ექსპედიციები (13 ექსპედიცია, 1804—40) ხელს უწყობდა რუსეთ-ალასკის რეგულ. კავშირს. რუსმა მკვლევრებმა ა. კაშევაროვმა (1838), ლ. ზაგოსკინმა (1842—44) განსაკუთრებული წვლილი შეიტანეს ა-ის შესწავლაში. ა-ის გამო რუსეთს მალე ძლიერი კონკურენტები გამოუჩნდა. *კუკის* 1778 ექსპედიციის შემდეგ ამ მხარით დაინტერესდა ინგლისი; განსაკუთრებით გააქტიურდა აშშ. ა-ის მიმართ ინტერესს იჩენდნენ აგრეთვე საფრანგეთი და ესპანეთი. უცხოური კონკურენციის დაძლევის მიზნით 1821 ალექსანდრე I-მა ბერინგისა და ოხოტის ზღვები დახურულ წყლებად გამოაცხადა. ინგლისმა და აშშ-მა სასტიკი წინააღმდეგობა გაუწიეს ამ ღონისძიებას და 1824-25 რუსეთი იძულებული გახდა აშშ-ისა და ინგლისისათვის ვაჭრობისა და ზღვაოსნობის შეღავათიანი პირობები დაეწესებინა. 1834 „ჰუდსონის უბის კომპანიამ" ინგლ. მხარდაჭერით სცადა დამკვიდრებულიყო რუსეთის სამფლობელოებში მდ. სტიკინის (სტახინი) შესართავთან. ეს კონფლიქტი 1839 გადაწყდა კომპანიის სასარგებლოდ; მას იჯარით გადაეცა რუსეთის სამფლობელოს სანაპირო ზოლი ჩ. გ. 54°40′—58°20′ შორის. რუსეთის სამხ. მდგომარეობაც არ იყო მყარი. *ყირიმის ომის* (1853—56) დროს რუსეთის მთავრობას არ ჰყოფნიდა ძალა ა-ში რუს. დასახლების დასაცავად. ვაშინგტონის 1867 წ. 18 (30) მარტის ხელშეკრულებით რუსეთის მთავრობამ ა. აშშ-ს მიჰყიდა 7,2 მლნ. დოლარად (დაახლ. 11 მლნ. მან.). დაიწყო ა-ის



სიმდიდრის მტაცებლური ექსპლუატაცია. განსაკუთრებული მნიშვნელობა ჰქონდა XIX ს. დამლევს ა-ში ოქროს მდიდარი საბადოების აღმოჩენას. ა-ს ბედის მაძიებელთა ტალღა მიაწყდა. 1890—1900 მოსახლ. ერთიორად გაიზარდა გადმოსახლებულთა ხარჯზე. მძიმე ექსპლუატაციამ თითქმის გადაშენებამდე მიიყვანა ადგილ. მცხოვრებნი — ინდიელები, ესკიმოსები, ალეუტები. ა-ის ეკონომიკის სადავე ხელთ იგდეს ამერ. მაგნატებმა — მორგანმა, ჰარიმანმა და სხვ.; 1867—84 ა. სამხ. სამინისტროს უშუალო გამგებლობაში იყო, 1884—1912 ოლქად ითვლებოდა და ჰყავდა თავისი გუბერნატორი. 1912-იდან აშშ-ის „ტერიტორიად" იქცა, ხოლო 1958-იდან აშშ-ის შტატია. ამჟამად ა-ში შექმნილია სამხ.-საზღვ. და სამხ.-საჰაერო ბაზები.

ა-ის მეურნ. საფუძველია თევზჭერა (ქაშაყი, ორაგულისნაირნი) და თევზის გადამუშავება (შეადგენს ა-ის მთლიანი პროდუქციის თითქმის ნახევარს). განვითარებულია ხე-ტყის დასამუშ., განსაკუთრებით სახერხი და ქაღალდ-ცელულოზის მრეწვ. (ცენტრებია ჯუნო, კეტჩიკანი და სიტკა), ბეწვეულის რეწვა. იღებენ ქვანახშირს (მატანუსკის ხეობა), ნავთობს (კენაის ნ.-კ.), კალასა და ქრომიტებს. ოქროს, პლატინისა და ვერცხლისწყლის მოპოვება მცირდება. სოფ. მეურნ. დამხმარე მნიშვნელობისაა. ძირითადი სას.-სამ. რ-ნია მატანუსკის ხეობა და კენაის ნ.-კ. მოჰყავთ კარტოფილი, ბოსტნეული. აშენებენ სარძეე საქონელს, შინაურ ფრინველს.

საგარეო კავშირს ძირითადად საზღვ. ფლოტი ახორციელებს. განვითარებულია საავტ. (გზების სიგრძე 6260 *კმ*, 1964) და სარკინიგზო (930 *კმ*) ტრანსპ.; ა. აშშ-ის ძირითად ნაწილთან დაკავშირებულია კანადის ტერიტორიაზე გამავალი გზატკეცილით. ა-ზე გადის აშშ-ის აღმ. ქვეყნებთან დამაკავშირებელი ავიახაზები. მნიშვნელოვანი აეროპორტებია ანკორიჯი და ფერბენქსი. დიდ როლს ასრულებს ადგილ. ავიატრანსპორტი. ზამთარში ტვირთის დიდი ნაწილი ტრაქტორებითა და მარხილებით გადააქვთ.

**ალასკის დინება,** თბილი დინება წყნარი ოკ. ჩრდ.-აღმ. ნაწილში, ალასკის ყურეში, ჩრდილო-წყნაროკეანური დინების ჩრდ. ტოტი. ალეუტის კ-ების აღმ. სრუტეებით შედის ბერინგის ზღვაში. სიჩქარე 0,9-იდან 1,9 *კმ/სთ*-მდე. წყლის ტემპ-რა თებერვალში 2°-იდან 7°-მდე C, აგვისტოში 10°-იდან 15°-მდე C. ა. დ. კუროსიოს თბილ დინებათა სისტემის ნაწილია.

**ალასკის ქედი** (Alaska Range), ქედი სამხრ. ალასკაში, ჩრდ. ამერიკის კორდილიერების სისტემაში. სიგრძე დაახლ. 1000 *კმ*. საშ. სიმაღლე — 3000 *მ*, მაქს. — 6193 *მ* (მაკ-კინლი, ჩრდ. ამერ. უმაღლ. მწვ.). აგებულია ინტრუზიული (გრანოდიორიტები) და დანალექი ქანებით. კალთები ციცაბო, კლდოვანი და ძლიერ დანაწევრებულია. ა. ქ. მნიშვნელოვანი კლიმატგამყოფია. სამხრ. ტენიანი კალთები 800 *მ* სიმაღლემდე დაფარულია წიწვიანი ტყეებით, ზემოთ მუდმივი თოვლია, რ-იც ხეობის მყინვარებს ასაზრდოებს. ჩრდ. კალთები შედარებით მშრალია, ტყის საზღვარი გადანაცვლებულია 1000 — 1100 *მ*-მდე, მის ზემოთ მთის ტუნდრაა.

**ალასკის ყურე,** წყნარი ოკეანის ღია ყურე ალასკის ნ.-კ. და ჩრდ. ამერიკის კონტინენტს შორის. ყურის შესასვლელის სიგანე 2200 *კმ*-ს აღემატება. სიღრმე 5659 *მ*-მდე. ა. ყ-შია დედოფალ შარლოტას კ-ები, კადიაკის და ალექსანდრეს არქ-ები. მთავარი ნავსადგურებია სიუარდი (ალასკა, აშშ), პრინს-რუპერტი (კანადა). 1840 კ. ბარანოვზე რუსმა გეოგრაფმა ლიტკემ დააარსა პირველი საზღვაო ობსერვ. წყნარ ოკ-ში.

**ალასტანელი,** ქართველ უფლისწულთა ზედწოდება XIII—XIV სს-ში. წარმომდგარია საუფლისწულოს ცენტრის *ალასტანის* (ჯავახეთი) სახელწოდებიდან. ა-ად წოდებული უფლისწულები ფლობდნენ ჯავახეთსა და მის მოსაზღვრე ზოგიერთ რ-ნს. ქართ. წყაროებში დასახელებულთაგან პირველი ა. იყო ლაშა გიორგი, უკანასკნელი კი — 1373 თურქებთან ბრძოლაში მოკლული გიორგი ა. (ანდრონიკეს ძე).

*ლიტ.*: ო დ ი შ ე ლ ი ჯ., აღმოსავლეთ საქართველოს პოლიტიკური ისტორიისათვის (XIV—XVII სს.), კრ.: XIV—XVII სს. რამდენიმე ქართული ისტორიული დოკუმენტი, თბ., 1964; ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 3, თბ., 1966.

*დ. ბერძენიშვილი.*

**ალასტანი,** სოფელი ახალქალაქის რ-ნში, მდ. ჭობარეთის ორივე ნაპირზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., გოკიო, ვარევანი, ხანდო). ზ. დ. 1660 *მ*, ახალქალაქიდან 22 *კმ*. ყველის საამქრო, საბჭ. მეურნ. (მეცხოველეობა, მეკარტოფილეობა). საშ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, საავადმყოფო, კავშირგაბმ. განყ-ბა. X—XI სს. ეკლესია. XIII—XIV სს-ში იყო საუფლისწულო მამული.

**ალაუნპაია,** ა ლ ო მ პ რ ა (1714—1760), ბირმის მმართველი 1752-იდან; კონბაუნის დინასტიის დამაარსებელი. 1752 მეთაურობდა ბირმელების ბრძოლას *მონთა* ბატონობის წინააღმდეგ. 1754 აიღო ავა, 1755 დაიპყრო მთელი ზემო და ცენტრ. ბირმა და გამარჯვების აღსანიშნავად დააარსა ქ. რანგუნი. ა-მ ბირმის ვასალებად აქცია *შანის* მთავრები. 1756 აიღო სირიამი, 1757 დაიმორჩილა მონთა სახელმწიფო პეგუ. 1760, სიამის ექსპედიციის დროს, დაიპყრო ტენასერიმი. ა-მ დაქუცმაცებული ფეოდ. ქვეყანა ბირმის ძლიერ სახელმწიფოდ გააერთიანა.

**ალაფანკვარა,** სოფელი აფხ. ასსრ ოჩამჩირის რ-ნში (სომხური ათარის სოფსაბჭო), მდ. თოუმუშის ზემოწელში. ზ. დ. 190 *მ*, შავი ზღვიდან 15 *კმ*, ოჩამჩირიდან 27 *კმ*. კამოს სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა, მეჩაიეობა). საშ. სკოლა სოფ. სომხურ ათარაში (3 *კმ*).

**ალაფი** (არაბ. ალაფ), 1. (სამხ.) ლაშქრობაში ნაშოვარი ქონება — დავლა, ნადავლი; 2. საქონლის საკვები; 3. მარცვლეულისა და ფქვილის ვაჭარი.

**ალაქოლი,** გაუდინარი მლაშე ტბა ყაზახ. სსრ-ში. მდებარეობს ნახევარუდაბნოს ზონაში, ბალხაშ-ალაქოლის ქვაბულის აღმ. ნაწილში, ზ. დ. 343 *მ*. ფართ. დაახლ. 2200 *კმ*². სიღრმე 45 *მ*-მდე. უიალის, სასიქოლის, ჟალანაშქოლის ტბებთან ერთად ქმნის ტბათა სისტემას, რ-ის აუზის ფართ. 55 ათ. *კმ*². ა-ში ჩაედინება მდ. ემელი. თევზჭერა.

**ალაშანი,** უდაბნო ცენტრ. აზიაში (ჩინეთის ჩრდ. ნაწილი). აღმ-ით ესაზღვრება ალაშანის ქედი, დას-ით — მდ. ჟოშუი (ემინგოლი), სამხრ-ით — ნანშანის მთები, ჩრდ-ით — გალბინ-გობის ველები. ფართ. დაახლ. 1 მლნ. *კმ*². სიმაღლე ჩრდ.-დას. ნაწილში 820 *მ*, სამხრ. — 1660 *მ*. ზედაპირი ტალღოვანი ვაკეა. ძირითადად დაფარულია ქვიშით, ღარიბია მცენარეულობით. მოსახლ. მომთაბარეა.

**„ალაშარა"** (აფხ. — „სინათლე"), აფხ. ასსრ სახელმწ. გამომცემლობა. დაარსდა 1930 სოხუმში. 1964-მდე ეწოდებოდა „აფხაზეთის სახელმწ. გამომცემლობა." 1972 „ა-მ" აფხ., ქართ. და რუს. ენებზე გამოსცა 93 სახელწოდების წიგნი 345 ათ-მდე საერთო ტირაჟით.

**„ალაშარა",** აფხ. ყოველთვიური ლიტერატურულ-მხატვრული და საზ.-პოლიტ. ჟურნალი. აფხ. ასსრ მწერალთა კავშირის ორგანო. დაარსდა 1955. გამოდის ქ. სოხუმში. ტირაჟი — 7 ათ. ც-მდე (1975).

**ალაშთრახუ,** უღელტეხილი აფხ. კავკასიონის მთავარ ქედზე, მდ. სანჩაროს (დიდი ლაბის მარჯვ. შენაკადი) სათავესთან. ზ. დ. 2723 *მ*. მაის—ოქტომბერში მდ. ბზიფის აუზს საცალფეხო გზით ყარაჩაი-ჩერქეზეთის აო-თან აკავშირებს.

**„ალაში",** კონტრრევოლუციური, ბურჟ.-ნაციონალისტური ორგანიზაცია ყაზახეთში 1917—20. პოლიტიკურად გაფორმდა 1917 წ. 21—26 ივლ. (3—8 აგვ.) „სრულიად ყირგიზეთის" I ყრილობაზე. გამოხატავდა ბაიების, ფეოდალების და ჩამოყალიბების პროცესში მყოფი ყაზახი ბურჟ. კლასობრივ ინტერესებს, ქადაგებდა *პანისლამიზმისა* და *პანთურქიზმის* იდეოლოგიას, წამოაყენა ყაზახ. ბურჟ. ავტონომიის ლოზუნგი. 1917 წ. 5—13 (18—26) დეკ. ორენბურგში, „საერთო ყირგიზულ" II ყრილობაზე ა. ბუქეიხანოვის მეთაურობით შეიქმნა ალაშ-ორდის ავტონ. „მთავრობა", რ-მაც მჭიდრო ურთიერთობა დაამყარა კონტრრევ. *„კოკანდის ავტონომიასთან"*, ბაშკირეთის ნაციონალისტებთან. 1917—18 ალაშორდელებმა მოტყუებითა და დემაგოგიით შეძლეს მიემხროთ მშრომელი ყაზახების ნაწილი. „ა"-ის შეიარაღებული რაზმები უერთდებოდნენ კოლჩაკის, დუტოვის, ანენკოვის თეთრგვარდიულ ჯარებს. 1920 მარტში ყირგ. (ყაზახ.) რევკომმა გააუქმა ალაშ-ორდის მთავრობა.

*ლიტ.*: История Казахской ССР, А.-А., 1967.

**ალაშკერტის ოპერაცია 1915,** I მსოფლიო ომის დროს კავკასიის ფრონტზე რუსეთის ჯარის თავდაცვითი ოპერაცია (ივლ.-აგვ.). რუს. კავკ. არმიის მარცხ. ფრთაზე

ალაშკერტის ოპერაცია 1915 წ.




მხარეთა განლაგება 1 ივლისისათვის

მე-4 კავკასიური კორპუსის განლაგება
4 ივლისისათვის
9 ივლისისათვის
12 ივლისისათვის
16 ივლისისათვის
22 ივლისისათვის

მხარეთა განლაგება აგვისტოს ბოლოსათვის

მხარეთა მოქმედება ოპერაციის დროს
რუსეთის ჯარები
თურქეთის ჯარები

მე-4 კორპუსის (31 ბატალიონი, 70 ესკადრონი და ასეული, 54 ზარბაზანი) წინააღმდეგ 9 ივლ. მოულოდნელად შეტევაზე გადმოვიდა ოსმალეთის მე-3 არმიის დამრტყმელი ჯგუფი (89 ბატალიონი, 48 ესკადრონი და ასეული) და რუს. ჯარი აიძულა თელიანის, ალაშკერტისა და მცირე სურფჰოვანესისაკენ დაეხია. დაიარის რ-ნში თავმოყრილმა რუს. ჯარის დამრტყმელმა ჯგუფმა (24 ბატალიონი, 31 ასეული) გენ.-ლ. ნ. ბარათოვის (ბარათაშვილი) სარდლობით 22 ივლ. შეტევაზე გადმოსულ ოსმალეთის ჯარის მარცხ. ფრთასა და ზურგს შეუტია და კავკ. მე-4 კორპ. მთავარ ძალებთან თანამოქმედებით აგვ. დამლევს მტერი ერჯიშის დას-ით ბოლუქბაშის ხაზზე უკუაქცია. ა. ო-ში დამარცხებამ ჩაშალა ოსმალთა გეგმა გაერღვიათ კავკ. არმიის ფრონტი ყარსის მიმართულებით. ამით რუსეთმა მოკავშირე ინგლ. ჯარს მესოპოტამიაში ბრძოლა გაუადვილა.

**ალაშ-ორდა,** იხ. „*ალაში*“.

**ალაჩოყი,** ალაჩოღი, ალაჩუხი, დროებითი საზაფხულო კარავი მთაში. გავრცელებული იყო უმთავრესად თუშეთში. ა. ორნაირი იყო: ერთს მთლიანად ქეჩით ხურავდნენ, მეორეს, ორფერდა სახურავიანს, კედლები ღობურად წნელით ჰქონდა ამოყვანილი. კარკასი ორივე შემთხვევაში შედგებოდა ექვსი ორკაპა სარისაგან, რ-ებიც სამ-სამად იყო მიწაში ჩასმული ერთმანეთის საპირისპიროდ. განაპირა მოპირდაპირე სარების კოპებზე თავხეებს გადებდნენ, შუა, უფრო მაღალ სარებზე კი „საყოვეს“, ქეჩით გადახურავდნენ და თოკებით დაამაგრებდნენ. ა-ს შესასვლელი წინიდან ჰქონდა, ღია, ქეჩაჩამოფარებული. შიგნით იდგა ხის ტახტები და რძის პროდუქტების გადასამუშავებელი დგამ-ჭურჭელი. კერა ა-ს არ ჰქონდა, ცეცხლს გარეთ ანთებდნენ და კარგ ამინდში საქმესაც გარეთ აკეთებდნენ.

*ნ. აზიკური.*



მთლიანად ქეჩით დახურული ალაჩოყი.



წნელის კედლებიანი ალაჩოყი.

**ალაჭანი,** სოფელი თიანეთის რ-ნში (ტუშურების სოფსაბჭო), მდ. ვერხველის მარცხ. ნაპირზე ზ. დ. 1140 *მ*, თიანეთიდან 6 *კმ*. ტუშურების კოლ-ბა (მეცხოველეობა, მემინდვრეობა). საშ. სკოლა სოფ. ტუშურებში (0,7 *კმ*).

**ალახაძი,** სოფელი აფხ. ასსრ გაგრის საქალაქო საბჭოს ტერიტორიაზე, მდ. ბზიფის მარჯვ. მხარეს, რკინიგზის ხაზთან. სოფსაბჭოს ცენტრი. ზ. დ. 40 *მ*, შავი ზღვიდან 3 *კმ*, გაგრიდან 15 *კმ*. ს. ორჯონიკიძის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). 1 დაწყ. და 3 საშ. სკოლა, ბ-კა, მედპუნქტი, კავშირგაბმ. განყ-ბა. ადრინდ. ფეოდ. ხანის ეკლესია და გვიანდ. ფეოდ. ეპოქის სასახლის ნანგრევები.

**ალახ-იუნი,** მდინარე იაკუტიის ასსრ-ში, ალდანის მარჯვ. შენაკადი. სიგრძე 586 *კმ*, აუზის ფართ. 24,2 ათ. *კმ*². სათავე ვერხოიანსკის ქედის სამხრ.-აღმ. ფერდობებზე აქვს. მიედინება იუდომა-მაის მთიანეთის ჩრდ.-დას. კიდეზე. საზრდოობს წვიმისა და თოვლის წყლით. საშ. წლ. ხარჯი 169 *მ*³/*წმ*. წყალდიდობისას სანაოსნოა. ა-ის აუზში ოქროს შემცველი ქვიშებია.

**ალაჯალოვა** ნინო ნიკიტას ასული (1881—16. X. 1964), რევოლუციური მოძრაობის მონაწილე ამიერკავკასიაში. კომპარტიის წევრი 1902-იდან. 1904-იდან მუშაობდა რსდმპ კავკ. კავშირის კომიტეტის მდივნად — განაგებდა არალეგალურ მიმოწერას, ევალებოდა პარტდოკუმენტების დაცვა და სხვ.; ავლაბრის არალეგალური სტამბის ჩავარდნასთან დაკავშირებით 1906 დააპატიმრეს. განთავისუფლების შემდეგ განაგრძობდა პარტ. მუშაობას. 1917—19 მუშაობდა რსდმპ (ბ) კავკ. სამხარეო კომიტეტში. 1919 თბილისიდან გაასახლეს და პარტ. მუშაობას განაგრძობდა ალექსანდროპოლში (ახლანდ. ლენინაკანი), სადაც 1920 მონაწილეობა მიიღო მაისის აჯანყებაში. იმავე წელს თბილისში დაბრუნდა და მუშაობდა ჯერ რსფსრ და შემდეგ სომხ. სსრ წარმომადგენლობაში. 1921 თებ. მენშევიკებმა დააპატიმრეს. 1921 მუშაობდა საქ. კპ(ბ) ცკ ქალთა განყ-ბაში. 1922—36 იყო პარტიის ამიერკავკ. სამხარეო კომიტეტის წევრი, 1936—40 — საქართვ. რემედასის ცკ-ის თავ-რე, 1941-იდან — პერსონალური პენსიონერი. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით.

**ალაჯაჰოიუქი** (Alacahöyük), სოფ. ბოღაზქოის (თურქეთი) ჩრდ-ით მდებარე ბორცვი, სადაც 1935 დაწყებული არქეოლ. გათხრების შედეგად გამოვლინდა რამდენიმე კულტურული ფენა ხალკოლითის ხანიდან მოკიდებული (ძვ. წ. IV—III ათასწლ.) ადრინდ. რკინის ხანამდე. გაითხარა ადრინდ. ბრინჯაოს ხანის (ძვ. წ. III ათასწლ.) მდიდრული ნეკროპოლი, აღმოჩნდა სხვადასხვა იარაღი, ლითონის ჭურჭელი, საწესო ხასიათის ნივთები, სამკაული და სხვ.; აღმოჩენილ იქნა ხეთების ციხე-ქალაქი მონუმ. გალავნით, რ-ის კარიბჭე სფინქსების გამოსახულებით იყო შემკული.

*ლიტ.*: Lloyd S., Early Anatolia, L., 1956.

**ალაჯის ბრძოლები 1877,** *რუსეთ-ოსმალეთის ომის* (1877—78) დროს კავკასიის ფრონტზე ყარსის აღმოსავლეთით, ალაჯის მთის (თანამედრ. ალაჯადაღი) რ-ნში სექტ.-ოქტ. გამართული ორი ბრძოლა. რუს. კავკ. კორპუსმა (სარდალი გენ. მ. ლორის-მელიქოვი) ვერ გაუძლო ოსმალთა შემოტევას, ყარსს ალყა მოხსნა და კურიუკ-დარ-ბაშგედიქლერის პოზიციებისაკენ დაიხია. ოსმალთა ჯარის მთავარმა ძალებმა მუხთარ-ფაშის სარდლობით 7(19) ივლ. დაიკავეს ალაჯის სიმაღლეები. რუსეთის ჯარის (56 ათ. კაცი, 220 ზარბაზანი) შეტევა მტერმა (38 ათ. კაცი, 74 ზარბაზანი) კონტრშეტევით მოიგერია. 27 სექტ. (9 ოქტ.) რუსეთის ჯარი კვლავ გადავიდა შეტევაზე და მარჯვენა ფრთის გარშემოვლით მოწინააღმდეგის ზურგში შეიჭრა. 3(15) ოქტ. გენ. ი. ლაზარევის რაზმმა იერიშით აიღო გამაგრებული ავლიარის მთა და ოსმალებს ყარსისაკენ დასახევი გზა გადაუჭრა. ოსმალთა არმია განადგურდა (დაიღუპა და დაიჭრა დაახლ. 5—6 ათ. კაცი, 8,5 ათ. ტყვედ ჩავარდა. რუსეთის ჯარმა დაკარგა 1,5 ათ. კაცი). 13 (25) ოქტ. რუსეთის ჯარი კვლავ შემოერტყა ყარსს და 6(18) ნოემბ. იერიშით აიღო. ა. ბ-ში რუსებმა ჯარის მართვისათვის პირველად გამოიყენეს ფართოდ სატელეგრაფო კავშირი.

**ალაჰაშხუ,** სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (ზვანდრიფშის სოფსაბჭო). მდ. ხიფსთის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 60 *მ*, შავი ზღვიდან 7 *კმ*, გუდაუთიდან 20 *კმ*. ზვანდრიფშის კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა სოფ. ზვანდრიფშში (1 *კმ*).

**ალაჰი** (არაბ. ალ-ლაჰ), ღვთის სახელი *ისლამში*. ისლამამდელ არაბეთში მრავალი ღვთაების რწმენასთან ერთად არსებობდა წარმოდგენა უმაღლეს ღვთაებაზე, რ-საც ა-ს უწოდებდნენ. ისლამის გაბატონების შემდეგ ა. ერთადერთ ღმერთად იქცა. ისლამის მთავარი ფორმულაა „არა არს ღმერთი გარდა ალაჰისა“ („ლა ილაჰა ილლა ლ-ლაჰუ“). ისლამის მიხედვით, ა. სამყაროს შემოქმედია და მისგან მოდის ყველაფერი, ავიცა და კარგიც. ა-ს ახასიათებენ 99 ეპითეტით.

*ლიტ.*: Бартольд В. В., Халиф и султан, Соч., т. 6, М., 1966, с. 15—80; Климович Л. И., Ислам, М., 1962; Массэ А., Ислам, пер. с франц., М., 1963.

**ალბა** (Alba), ალვარეს დე ტოლედო (Alvarez de Toledo) ფერნანდო (29. X. 1507 — 11. XII. 1582), ჰერცოგი, ესპანელი მხედართმთავარი და სახელმწ. მოღვაწე. დაწინაურდა *კარლ V*-ისა და *ფილიპე II*-ის კარზე ერთგულების, გულადობისა და კათოლ. ფანატიზმის წყალობით. 1533 მიიღო გენერლობა. მონაწილეობდა კარლ V-ის ლაშქრობებში ტუნისსა (1535) და ალჟირში (1541), *იტალიურ ომებში* საფრ. წინააღმდეგ და *შმალკალდენის ომში* გერმ. პროტესტანტების წინააღმდეგ. 1547 მიულბერგის ბრძოლაში დაამარცხა გერმ. პროტესტანტები. 1552 ალყა შემოარტყა ქ. მეცს. მილანში ესპ. მეფისნაცვლად და ნეაპოლის ვიცე-მეფედ ყოფნისას წარმატებით ეომებოდა (1556—57) საფრ. მოკავშირე პაპ *პავლე IV*-ს. იყო ესპ. წარმომადგენელი *კატო-კამბრეზის ზავის* (1559) დადებისას. შემდეგ ესპ. მეფისნაცვლად დაინიშნა ამბოხებულ ნიდერლანდში (იხ. *ნიდერლანდის ბურჟუაზიული რევოლუცია XVI ს.*), დაამყარა იქ ტერორ. რეჟიმი („საბჭო არეულობათა შესახებ“ და სხვ.) და სიკვდილით დასაჯა ათასობით კაცი (მ. შ. *ეგმონტი* და *ჰორნი*). ა-მ ნიდერლანდიდან გააძევა *ვილჰელმ I ორანელი* და მისი მოკავშირე ფრანგი ჰუგენოტები. ა-ს ტერორისტულმა რეჟიმმა და ესპანური გადასახადის *ალკაბალის* შემოღებამ (1571) გამოიწვია 1572 ჩრდ. ნიდერლანდის პროვინციების აჯანყება, რ-იც ა-მ ვერ ჩააქრო, ამიტომ ფილიპე II-მ იგი ესპანეთში გაიწვია. 1580 ა-ს მეთაურობით ესპ. არმიამ პორტუგალია დაიპყრო.

*გ. ჟორდანია.*

**ალბა** (პროვანსული Alba — განთიადი), ცისკრის სიმღერა, შუა საუკ. სარაინდო პოეზიის ჟანრი; განთიადის მოახლოებისა და მიჯნურთა განშორების მაუწყებელი სიმღერა, რ-საც ასრულებდა რაინდის მეგობარი ან მეაბჯრე. იწერებოდა მანდილოსნისა თუ რაინდის მონოლოგის (XII ს. ანონიმური ა.), ან მათი დიალოგის ფორმით. ა. XI ს. *ტრუბადურთა* ლირიკამ წარმოშვა და მალე მთელ ევროპაში გავრცელდა.

**ალბათობა** მათემატიკაში, რაიმე გარკვეული *ხდომილობის* ამა თუ იმ გარკვეულ პირობებში (იგულისხმება, რომ ეს პირობები შეიძლება რაგინდ ბევრჯერ გამეორდეს) გამოვლენის შესაძლებლობის რიცხობრივი მახასიათებელი.

პირობებსა და ხდომილობას შორის არსებულ ობიექტურ კავშირზე მიუთითებს ექსპერიმენტულად დაკვირვებული შემდეგი ფაქტი: პირობათა $n$-ჯერ გამეორებისას ხდომილობის ე. წ. ფარდობითი სიხშირე $m/n$, სადაც $m$ ხდომილობის გამოვლენის შემთხვევათა რიცხვია, საკმაოდ დიდი $n$-თვის, როგორც წესი, მცირედ განსხვავდება გარკვეული $p$ რიცხვისაგან. ეს საფუძვლად ედება ა-ის ე. წ. სტატისტიკურ განმარტებას, რ-ის ძალით აღებულ ხდომილობას მიეწერება ა. $p$.

თავდაპირველად ამგვარი სტატისტ. კანონზომიერებანი აზარტულ თამაშებში შეამჩნიეს. კარგადაა აგრეთვე ცნობილი დემოგრაფიული ხასიათის სტატისტ. კანონზომიერებანი (მაგ., ვაჟის დაბადების ა. უდრის 0,515). XIX ს. დასასრულიდან მოყოლებული მთელი რიგი სტატისტ. კანონზომიერებები აღმოაჩინეს ფიზიკაში, ქიმიაში, ბიოლოგიაში და სხვ.

*ალბათობის თეორიაში* ა. ხდომილობათა გარკვეულ კლასზე აქსიომატურად განსაზღვრული რიცხვითი ფუნქციაა, რ-იც ინარჩუნებს ფარდობით სიხშირეთა ზოგიერთ ზოგად თვისებას. ამასთან ხდომილობები ფორმალურად ე. წ. ელემენტარულ ხდომილობათა სივრცის ქვესიმრავლეებია. ა-ის აქსიომატურ და სტატისტიკურ განმარტებათა შორის სწორ თანადობაზე მეტყველებს ალბათობის თეორიის ერთ-ერთი ძირითადი დებულება — ე. წ. *დიდ რიცხვთა კანონი*, რ-იც ფარდობით სიხშირეთა მდგრადობის ექსპერ. ფაქტის ფორმალურ ანალოგს წარმოადგენს.

*გ. მანია.*

**ალბათობის თეორია,** მათემატიკური მეცნიერება, რ-იც შეისწავლის თანაფარდობებს ერთმანეთთან ამა თუ იმ წესით დაკავშირებულ ხდომილობათა ალბათობებს შორის.

პირობათა რაიმე $S$ კომპლექსსა და გარკვეულ $A$ ხდომილობას შორის არსებული კანონზომიერი კავშირის კვლევისას მეცნიერება არ იზღუდება მხოლოდ დეტერმინისტული სქემით, რ-ის თანახმად $S$ კომპლექსის ყოველ განხორციელებას აუცილებლად მოსდევს $A$-ს მოხდენა. მრავალი მოვლენის შესასწავლად მიზანშეწონილია სქემა, რ-შიც $A$ ხდომილობა შემთხვევითია და $S$ კომპლექსით შეიძლება განისაზღვროს $A$ ხდომილობის მხოლოდ $P(A)$ *ალბათობა*. ალბათობის არსებობა იმაში ვლინდება, რომ $S$ კომპლექსის საკმაოდ ბევრჯერ განხორციელებისას $A$ ხდომილობის ფარდობითი სიხშირე მცირედ განსხვავდება $P(A)$ რიცხვისაგან. ა. თ. არსებითად ამგვარ სქემათა შესწავლის მათემატიკურ აპარატს წარმოადგენს.

ა. თ-ის მეთოდებით რაიმე ცდასთან (ცდა გულისხმობს პირობათა გარკვეული კომპლექსის განხორციელებას) დაკავშირებული, რეალური ამოცანის შესწავლისას, უპირველეს ყოვლისა, გამოყოფენ ცდის შედეგთა აღმწერ $\Omega$ სიმრავლეს. ამ სიმრავლის ყოველ $\omega$ ელემენტს ელემენტარული ხდომილობა ეწოდება, ხოლო თვით $\Omega$ სიმრავლეს — ელემენტარულ ხდომილობათა სივრცე. ყოველი ხდომილობა სრულად აღიწერება მისი ხელშემწყობი ელემენტარული ხდომილობების საშუალებით და ფორმალურად $\Omega$ სივრცის გარკვეულ ქვესიმრავლეს წარმოადგენს.

ე. წ. ალბათობის ელემენტარული თეორია ელემენტარულ ხდომილობათა სასრულ სივრცეებს შეისწავლის. ამ თეორიაში $\Omega=\{\omega_1,\cdots,\omega_s\}$ სივრცის ყოველ $\omega_k$ ელემენტარულ ხდომილობას მიაწერენ დადებით $p_k$ რიცხვს — მის ალბათობას; ამასთან $p_1+\cdots+p_s=1$. თუ $\omega_i, \omega_j,\cdots,\omega_k$ — $A$ ხდომილობის ხელშემწყობი ელემენტარული ხდომილობებია, ე. ი.

$$A=\{\omega_i, \omega_j,\cdots, \omega_k\},$$

მაშინ მისი ალბათობა განიმარტება, როგორც ელემენტარულ ხდომილობათა ალბათობების ჯამი:

$$P(A)=p_i+p_j+\cdots+p_k.$$

კერძოდ, როდესაც $\Omega$ სივრცის ელემენტარული ხდომილობები „თანაბრად შესაძლებელია", ე. ი. $p_1=p_2=\cdots=p_s=1/s$, და $A$ ხდომილობას ხელს უწყობს $r$ ელემენტარული ხდომილობა, მაშინ

$$P(A)=r/s.$$

ეს თანაფარდობა გამოხატავს ე. წ. ალბათობის კლასიკურ განმარტებას: თუ ყველა ელემენტარული ხდომილობა „თანაბრად შესაძლებელია", მაშინ ხდომილობის ალბათობა მისი ხელშემწყობი ელემენტარული ხდომილობების რაოდენობის და ელემენტარულ ხდომილობათა საერთო რაოდენობის შეფარდების ტოლია.

მაგალითი 1. ორი კამათლის გაგორებისას ელემენტარული ხდომილობა შეიძლება აღინიშნოს (i, j) წყვილით, სადაც i და j შესაბამისად პირველ და მეორე კამათელზე მოსული რიცხვებია. $\Omega$ სივრცე შეიცავს 36 ელემენტარულ ხდომილობას. $A$ ხდომილობას — „ერთ კამათელზე მაინც მოვა ექვსიანი", ხელს უწყობს 11 ელემენტარული ხდომილობა: (1,6),..., (6,6), (6,5),..., (6,1). ამრიგად, $P(A)={}^{11}/_{36}$.

მოცემული $A$ და $B$ ხდომილობების საშუალებით შეიძლება განიმარტოს ახალი ხდომილობები — მათი გაერთიანება — $A\cup B$ და თანაკვეთა — $A\cap B$. $A\cup B$ არის ხდომილობა, რ-საც ადგილი აქვს მაშინ და მხოლოდ მაშინ, როდესაც ადგილი აქვს ან $A$ ან $B$ ხდომილობას. $A\cap B$ კი ისეთი ხდომილობაა, რ-საც ადგილი აქვს მაშინ და მხოლოდ მაშინ, როდესაც $A$ და $B$ ერთად ხდებიან. ხდომილობათა გაერთიანება და თანაკვეთა ეთანადება ელემენტარულ ხდომილობათა შესაბამისი სიმრავლეების ნაერთსა და თანაკვეთას. ორზე მეტი ხდომილობისათვის გაერთიანება და თანაკვეთა ინდუქციით განიმარტება.

ორ ხდომილობას არათავსებადი ეწოდება, თუ მათ თანაკვეთას არც ერთი ელემენტარული ხდომილობა არ უწყობს ხელს. ასეთი ხდომილობებისათვის ალბათობის განმარტებიდან მიიღება ალბათობათა შეკრების თეორემა — წყვილ-წყვილად არათავსებადი $A_1,\ldots,A_r$ ხდომილობების გაერთიანების ალბათობა ამ ხდომილობათა ალბათობების ჯამის ტოლია.

რაიმე $B$ ხდომილობის პირობითი ალბათობა $A$ ხდომილობის პირობით $P(B/A)=P(A\cap B)/P(A)$ ფორმულით განიმარტება.

პირობითი ალბათობა ეთანადება $B$ ხდომილობის ფარდობით სიხშირეს იმ ცდებში, რ-ებშიც $A$ ხდომილობა განხორციელდა და, ამგვარად, ახასიათებს $A$ ხდომილობის გავლენას $B$ ხდომილობის შესაძლებლობაზე.

$A$ და $B$ ხდომილობებს დამოუკიდებელი ეწოდება, თუ $P(B/A)=P(B)$ და $P(A/B)=P(A)$ (ერთ-ერთი მათგანის განხორციელება არ მოქმედებს მეორის ალბათობაზე). $A$ და $B$ ხდომილობები დამოუკიდებელია მაშინ და მხოლოდ მაშინ, როცა

$$P(A\cap B)=P(A)\cdot P(B).$$

ორზე მეტი ხდომილობისათვის დამოუკიდებლობა ანალოგიურად განიმარტება.

პირობითი ალბათობისა და დამოუკიდებლობის განმარტებიდან გამომდინარეობს ალბათობათა გამრავლების თეორემა: ნებისმიერი $A_1,\cdots,A_r$ ხდომილობებისათვის $P(A_1\cap\cdots\cap A_r)=P(A_1)\cdot P(A_2/A_1)\cdots P(A_r/A_1\cap\cdots\cap A_{r-1})$. კერძოდ, თუ ხდომილობები დამოუკიდებელია, მაშინ მათი თანაკვეთის ალბათობა უდრის ალბათობათა ნამრავლს.

მაგალითი 2. თუ ორი კამათლის გაგორებისას $A$ ხდომილობა იგივეა, რაც წინა მაგალითში, ხოლო $B$ არის ხდომილობა „მოვიდა ორი ექვსიანი", მაშინ $P(B)=P(A/B)=1/36$ და $P(B/A)=P(A\cap B)/P(A)=1/11$. ამ შემთხვევაში $A$ ხდომილობის განხორციელება იწვევს $B$-ს ალბათობის გაზრდას. $C$ ხდომილობა — „მოსული რიცხვები კენტია" და $D$ ხდომილობა — „მოსული რიცხვები 5-ზე ნაკლებია" დამოუკიდებელი ხდომილობებია. მართლაც, ვინაიდან $C=\{(1,1), (1,3),\ldots,(5,5)\}$, $D=\{(1,1),\ldots,(4,4)\}$, $C\cap D=\{(1,1), (1,3), (3,1), (3,3)\}$, ამიტომ $P(C)=9/36=1/4$, $P(D)=16/36=4/9$, $P(C\cap D)=4/36=P(C)\cdot P(D)$.

ცდის შედეგებთან დაკავშირებულ სიდიდეს ა. თ-ში ეთანადება ე. წ. *შემთხვევითი სიდიდე*, რ-იც ფორმალურად $\Omega$ სივრცეზე განმარტებულ $X(\omega)$ ფუნქციას წარმოადგენს. შემთხვევითი სიდიდის სტატისტიკური ბუნების დასახასიათებლად საკმარისია მისი *განაწილების* ცოდნა. ალბათობის ელემენტარულ თეორიაში $X(\omega)$ შემთხვევითი სიდიდის განაწილება $X(\omega)$-ს ყოველ $x_i$ მნიშვნელობას შეუსაბამებს $q_i$ ალბათობას, იმისა, რომ $X(\omega)=x_i$ განაწილების საშუალებით გამოითვლება შემთხვევითი სიდიდის ისეთი მნიშვნელოვანი მახასიათებელი, როგორიცაა მათემატიკური ლოდინი:

$$EX=x_1q_1+\cdots+x_rq_r.$$

მაგალითი 3. ორი კამათლის გაგორებისას კამათლებზე მოსული რიცხვების ჯამი არის შემთხვევითი სიდიდე, რ-ის მნიშვნელობებია 2, 3,..., 11, 12; მათი შესაბამისი ალბათობებია 1/36, 2/36, 2/36, 1/36. ამ შემთხვევაში $EX=7$.

ა. თ-ში კვლევის უმნიშვნელოვანეს ობიექტს წარმოადგენს ცდათა გამეორების მოდელი, ვინაიდან ამ მოდელთან დაკავშირებული ე. წ. *ზღვარითი თეორემები*, არსებითად, რეალურად დაკვირვებადი სტატისტიკური კანონზომიერებების ფორმალური ანალოგებია. ცდის n-ჯერ გამეორებას ა. თ-ში ფორმალურად შეესაბამება ელემენტარულ ხდომილობათა $\Omega^n$ სივრცე, რ-იც წარმოადგენს $\Omega=\{\omega_i,\omega_j,\ldots,\omega_k\}$ სივრცის ელემენტებისაგან შედგენილი $\omega=\{(\omega_i^{(1)}, \omega_j^{(2)},\ldots,\omega_k^{(n)}\}$ დალაგებული $n$-ეულების სიმრავლეს, სადაც $\omega_i^{(1)}$ ნიშნავს, რომ პირველ ცდას მოჰყვა $\omega_i$ ელემენტარული ხდომილობა და ა. შ.

დამოუკიდებელი ცდების განხილვისას $\omega=(\omega_i^{(1)}, \omega_j^{(2)},\ldots,\omega_k^{(n)})$ ხდომილობას მიეწერება ალბათობა $P(\omega)=p_ip_j\cdots p_k$. ასეთ სქემაში $\Omega$ სივრცის რაიმე $A$ ხდომილობის სიხშირე $n$ ცდაში წარმოადგენს $X_n^A(\omega)$ შემთხვევით სიდიდეს ($X_n^A(\omega)$ არის $\omega$ ვექტორის ხელშემწყობ კომპონენტთა რაოდენობა). მისი განაწილება (ე. წ. ბინომური განაწილება), ჩაიწერება $P\left\{X_n^A(\omega)=m\right\}=C_n^m p^m(1-p)^{n-m}$ ფორმულით, სადაც $p$ არის $A$ ხდომილობის ალბათობა, ხოლო $C_n^m$ აღნიშნავს $n$ ელემენტიდან $m$ ელემენტიან ჯუფთებათა რიცხვს. ბინომური განაწილების ყოფაქცევა $n$-ის ზრდისას ხასიათდება თეორემებით, რ-ებიც ისტორიულად ზღვარითი თეორემების პირველი მაგალითებია. კერძოდ, *დიდ რიცხვთა კანონის* უმარტივესი ვარიანტის — ბერნულის თეორემის თანახმად, $X_n^A(\omega)/_n$ ფარდობითი სიხშირე ალბათურად მიისწრაფვის $p$ რიცხვისაკენ, რაც იმას ნიშნავს, რომ ნებისმიერი დადებითი $\varepsilon$ რიცხვისათვის $\left|\frac{X_n^A(\omega)}{n}-p\right|>\varepsilon$ უტოლობის ალბათობა ნულისაკენ მიისწრაფვის. ბერნულის თეორემას აზუსტებს ლაპლასის თეორემა, რ-ის ძალით შემთხვევითი სიდიდის განაწილება, $n$-ის ზრდისას, ე. წ. *ნორმალურ განაწილებას* უახლოვდება.

ა. თ-ის მეთოდების გამოყენების სფეროს გაფართოებამ და ა. თ-ის ლოგიკური განვითარების შინაგანმა მოთხოვნებმა განაპირობა იმ სასრული სქემის განზოგადების აუცილებლობა, რ-საც შეისწავლის ალბათობის ელემენტარული თეორია. ა. თ-ის საფუძვლების ლოგიკური სქემა, რ-იც ამჟამად ყველაზე მეტადაა გავრცელებული, ეკუთვნის ა. კოლმოგოროვს. ამ სქემაში ალბათობა ელემენტარულ ხდომილობათა აბსტრაქტული $\Omega$ სივრცის ქვესიმრავლეთა რაიმე $\sigma$ — ალგებრაზე განსაზღვრული ნორმირებული ზომაა (იხ. *სიმრავლეთა თეორია*, *სიმრავლის ზომა*), შემთხვევითი სიდიდე *ზომადი ფუნქციაა*, მათემატიკური ლოდინი ლებეგის აბსტრაქტული ინტეგრალია და ა. შ. ამგვარად, ა. თ. ფორმალურად შეიძლება განვიხილოთ, როგორც ზომათა თეორიის ნაწილი, თუმცა ა. თ-ის კვლევის ობიექტები და მეთოდები (მაგ., ცდათა მიმდევრობის ფორმალური მოდელები, პირობითი ალბათობა, ზომებს შორის შესაბამისობის გამოკვლევა შემთხვევით სიდიდეთა

ალაჯაჰოიუქი.



ირემი — დროშის თავი. სპილენძი. ოქროსა და ელექტრუმის ინკრუსტაცია.



სასმისი. ოქრო.



სურა. ოქრო. (ყველა — ძვ. წ. III ათასწლეული),



ალბა-იულია. წმ. მიხეილის საკრებულო ტაძარი. XIII ს.



ალბანეთის სახალხო რესპუბლიკის სახელმწიფო გერბი.

**ალბანეთი**

**შინაარსი**



გარდაქმნების ტერმინებში და სხვ.) საკმაოდ სპეციფიკურია.

ა. თ-ის აბსტრაქტულ მოდელს არსებითად ეყრდნობა ა. თ-ის შედარებით ახალი დარგი — შემთხვევით პროცესთა თეორია. *შემთხვევითი პროცესი* ა. თ-ში განიხილება, როგორც გარკვეულ t პარამეტრზე (ხშირად ეს პარამეტრი დროა) დამოკიდებულ $X_t(\omega)$ შემთხვევით სიდიდეთა ოჯახი. შემთხვევით პროცესთა თეორიის სპეციფიკურ საკითხებს შეადგენს ისეთ ხდომილობათა ალბათობების გამოკვლევა, როგორიცაა „$X_t(\omega)$ უწყვეტია t-ს მიმართ", „$X_t(\omega)$ რაიმე t-სათვის მიაღწევს A სიმრავლეს" და სხვ.

ა. თ-ის წარმოშობა (XVII ს.) დაკავშირებულია ბ. პასკალის, პ. ფერმას (საფრანგეთი) და ქ. ჰიუიგენსის (ჰოლანდია) სახელებთან. პირველ მნიშვნელოვან წარმატებას ა. თ-ში მიაღწია ი. ბერნულიმ (შვეიცარია), რ-მაც დაამტკიცა დიდ რიცხვთა კანონი ცდათა გამეორების უმარტივესი სქემისათვის. XVIII ს. და XIX ს. I ნახ-ში ა. თ-ის განვითარების ძირითადი შედეგებია ა. მუავრის (ინგლისი) პ. ლაპლასის, ს. პუასონის (საფრანგეთი) ზღვრული თეორემები და გაზომვის ამოცანებთან დაკავშირებით კ. გაუსის (გერმანია) მიერ შემუშავებული უმცირეს კვადრატთა მეთოდი.

XIX ს. მეორე ნახევრიდან ა. თ-ის განვითარებაში წამყვანი როლი ეკუთვნით რუს მათემატიკოსებს. პ. ჩებიშევმა, ა. ლიაპუნოვმა და ა. მარკოვმა ახალი მეთოდებით ფართოდ განაზოგადეს მანამდე ცნობილი ზღვრული თეორემები.

XX ს-ში ა. თ-ის პროგრესი დაკავშირებულია უცხოეთში — ე. ბორელის, პ. ლევის, მ. ფრეშეს (საფრანგეთი), რ. მიზესის (გერმანია), ნ. ვინერის, ჯ. დუბის, ვ. ფელერის (აშშ), ჰ. კრამერის (შვეცია), ხოლო სსრკ-ში — ს. ბერნშტეინის, ა. ხინჩინის, ა. კოლმოგოროვის, ნ. სმირნოვის, ი. ლინიკის, ი. პროხოროვის და სხვათა სახელებთან.

*ლიტ.*: მ ა ნ ი ა გ., ალბათობას თეორიის კურსი, თბ., 1962; Г н е д е н к о Б. В., Х и н ч и н А. Я., Элементарное введение в теорию вероятностей, 7 изд., М., 1970; Д у б Дж. Л., Вероятностные процессы, пер. с англ., М., 1956; К о л м о г о р о в А. Н., Основные понятия теории вероятностей, пер. с нем., М.—Л., 1936; П р о х о р о в Ю. В., Р о з а н о в Ю. А., Теория вероятностей, М., 1967; Ф е л л е р В., Введение в теорию вероятностей и её приложение, пер. с англ., 2 изд., т. 1—2, М., 1967.

**ალბათური ავტომატი,** სისტემა, რ-შიც შემთხვევით ხდება ერთი მდგომარეობიდან მეორე მდგომარეობაში გადასვლა. ამ გადასვლის ალბათობა განისაზღვრება მისი წინა მდგომარეობის ($a_1, a_2, \cdots, a_n$) მიმდევრობით, შესასვლელი ($S_1, S_2, \cdots, S_m$) სიგნალებით და ჩაიწერება $P(a_i \rightarrow a_j, S_k)$ ფუნქციის სახით, სადაც ($a_i \rightarrow a_j$) აღნიშნავს $a_i$ მდგომარეობიდან $a_j$ მდგომარეობაში გადასვლას.

ა. ა-ის მაგალითია გზაჯვარედინზე სხვადასხვა ინტენსივობით მოძრავი ტრანსპ. ავტომ. რეგულირების სისტემა. ა. ა. გამოიყენება დასწავლის პროცესის ფორმალურ მოდელში, რთული ქცევის მოდელებში, როცა ავტომატის რეაქცია არ არის ცალსახა და სხვ. (იხ. აგრეთვე *ავტომატების თეორია*).

**ალბათური აუცილებლობა,** აუცილებლობისა და შემთხვევითობის ორგანული ერთიანობის ფორმა, რ-იც რეალური აუცილებლობის ბუნებას გამოხატავს. კლასიკური (მექანისტური) დეტერმინიზმი (ე. წ. ლაპლასის დეტერმინიზმი) შემთხვევითობის ობიექტურად არსებობას უარყოფდა და მარტოოდენ აბსოლ., ფატალური აუცილებლობის ცნებიდან ამოდიოდა. შემთხვევითს, ამ კონცეფციის მიხედვით, ჩვენ ვუწოდებთ იმას, რისი მიზეზიც არ ვიცით. ამ აზრით, ალბათობა სუბიექტურ კატეგორიად იქნა გამოცხადებული. თანამედროვე მეცნიერებამ უარყო მექანისტური დეტერმინიზმი და დაასაბუთა, რომ შემთხვევითობა ისევე ობიექტურად არსებობს, როგორც აუცილებლობა. ამავე დროს, აუცილებლობა და შემთხვევითობა ორგ. ერთიანობაშია; არ არსებობს წმინდა შემთხვევითობა გარკვეული აუცილებლობის გარეშე და, პირიქით, არ არსებობს აბსოლ. აუცილებლობა და აბსოლ. შემთხვევითობა.

ა. ა. რელატიურია და მას აუცილებლობის გარკვეული ხარისხები აქვს. ამის მიხედვით, ერთ შემთხვევაში იგი გამოვლინდება როგორც დინამ. კანონზომიერება, ხოლო სხვა შემთხვევაში — როგორც სტატიკური (იხ. *სტატიკური და დინამიკური კანონზომიერებანი*).

*ლიტ.*: Б о м Д., Причинность и случайность в современной физике, пер. с англ., М., 1959; Б о р е л ь Э., Вероятность и достоверность, пер. с франц., М., 1961.
*ს. ავალიანი.*

**ალბათური ლოგიკა,** იხ. *ინდუქციური ლოგიკა.*

**ალბათური მიზეზობრიობა,** მიზეზობრიობის ახალი ფორმა, პრინციპულად განსხვავდება მექანისტური (ლაპლასის) დეტერმინიზმის ტიპის ერთმიზეზობრიობისაგან. მექანისტური დეტერმინიზმი აბსოლ. მიზეზობრივი აუცილებლობის ცნებიდან ამოდიოდა და შემთხვევითობის ობიექტურად არსებობას უგულებელყოფდა. ალბათობა გამოცხადებული იყო სუბიექტურ კატეგორიად, რ-ის საფუძველს ადამიანის შემეცნებითი უნარის შეზღუდულობაში ხედავდნენ. თანამედროვე მეცნიერებამ უარყო აბსოლ. მიზეზობრივი აუცილებლობის მექანისტური კონცეფცია და დაასაბუთა, რომ „ატომურ ფიზიკაში დეტერმინისტულ მიზეზობრიობას (ე. ი. ლაპლასის დეტერმინიზმს) ცვლის ალბათური მიზეზობრიობა" (ვ. ფოკი).

ა. მ-ის ცნება იმაზე მიუთითებს, რომ ალბათობა და მიზეზობრიობა არ შეიძლება ერთმანეთს მოვწყვიტოთ; მიზეზობრიობას ალბათური ხასიათი აქვს, ხოლო ალბათობა მიზეზობრიობის ბუნებას გამოავლენს. ეს ნიშნავს იმას, რომ მიკროსამყაროს ერთი და იგივე კანონები უნდა განვიხილოთ როგორც მიზეზობრიობის, ისე ალბათობის თვალსაზრისით. მიზეზობრიობისა და ალბათობის ეს ორგ. კავშირი მიკროსამყაროს კანონზომიერების ნამდვილ ბუნებას გამოხატავს.

*ლიტ.*: Б о м Д., Причинность и случайность в современной физике, пер. с англ., М., 1959; Ф о к В. А., Дискуссия с Нильсом Бором, «Вопросы философии», 1964, № 8.
*ს. ავალიანი.*

**ალბათური პროცესი,** იგივეა, რაც *შემთხვევითი პროცესი.*

**ალბა-იულია** (Alba-Iulia), ქალაქი ცენტრ. რუმინეთში, მდ. მურეშზე. ალბის ჟუდეცის ადმ. ცენტრი. 27 ათ. მცხ. (1969). ღვინის, საფქვავი და კვების მრეწვ. სხვა საწარმოები. ლითონდასამუშ., ხის დასამუშ., აგრეთვე ფეხსაცმლისა და სამკერვალო საწარმოები. ა. დაკების ძვ. სახელმწიფოს დედაქალაქი იყო, შემდგომ რომაელთა ციხე-ქალაქი. შემორჩენილია წმ. მიხეილის რომანული ტაძარი (XIII ს.), ციხესიმაგრე (XVIII ს. I ნახ.) და სხვ. ძეგლები.

**ალბა-ლონგა** (Alba Longa), ლათინთა უძველესი ქალაქი იტალიაში. მდებარეობდა ალბანოს მთის ძირში. გადმოცემით, ქალაქი დაუარსებია ენეას ძეს ასკანიუსს ძვ. წ. 1152, რომზე 400 წლით ადრე. ა. სათავეში ედგა 30 ლათ. ქალაქის კავშირს. ძვ. წ. VII ს-ში რომის მეფე ტულიუს ჰოსტილიუსმა დაანგრია იგი, მოსახლ. რომში გადაასახლა და მათ რომის მოქალაქეობა უბოძა. ა-ს თანამედროვე სახელია ალბანო-ლაციალე (Albano Laziale).

**ალბანეთი** (Shqipëria), ალბანეთის სახალხო რესპუბლიკა (Republika Popullore e Shqipërisë), ა ს რ.

## I. ზოგადი ცნობები

ა. — სახელმწიფო ბალკანეთის ნ.-კ. დას. ნაწილში, ადრიატიკისა და იონიის ზღვების სანაპიროზე. იტალიისაგან მას გამოყოფს ოტრანტოს სრუტე, ჩრდ-ით და აღმ-ით ესაზღვრება იუგოსლავია, სამხრ.-აღმ-ით — საბერძნეთი. ფართ. 28,7 ათ. $км^2$. მოსახლ. 2,3 მლნ. კაცი (1973). დედაქალაქი — ტირანა. სახელმწ. ენა — ალბანური. ეროვნ. დღესასწაულია 29 ნოემბ. — განთავისუფლების დღე (1944). ფულის ერთეულია ლეკი. სსრ კავშირის სახელმწ. ბანკის კურსით (1974 დეკ.) 100 ლეკი = 18 მან. ადმინისტრაციულად ა. იყოფა 26 რ-ნად; ცალკე ადმ. ერთეულია ქ. ტირანა (იხ. ცხრ. 1).

## II. სახელმწიფო წესწყობილება

ა. სოციალისტური სახელმწიფო, სახალხო რესპუბლიკაა. მოქმედი კონსტიტუცია მიღებულია 1946 წ. 14 მარტს (ახალი რედაქცია — 1950 წ. 4 ივლისი). სახელმწ. ხელისუფლების უმაღლესი ორგანო და ერთადერთი საკანონმდებლო ორგანოა სახალხო კრება. მას 4 წლით ირჩევენ საყოველთაო, თანასწორი და პირდაპირი საარჩევნო უფლების საფუძველზე ფარული კენჭისყრით. მოქალაქეს საარჩევნო უფლება (აქტიური და პასიური) 18 წლის ასაკიდან ეძლევა. სახალხო კრება იღებს კანონებს, ამტკიცებს სახელმწ. ბიუჯეტსა და სახ.-სამ. გეგმას, ირჩევს თავის პრეზიდიუმს, ქმნის ა-ის მთავრობას (მინისტრთა საბჭოს), ნიშნავს შეიარაღებულ ძალთა მთავარსარდალს, გენ. პროკურორს და სხვ.; სახალხო კრების სესიებს შორის სახელმწ. ხელისუფლების უმაღლესი ორგანოა სახალხო კრების პრეზიდიუმი. პრეზიდიუმის კომპეტენციაა სახალხო კრების სესიების მოწვევა, კანონების გამოქვეყნება და განმარტება, დიპლომატიურ წარმომადგენელთა გაცვლა უცხო სახელმწიფოებთან, საერთაშ. ხელშეკრულებათა დადება და დენონსაცია და ა. შ.; უმაღლესი აღმასრულებელ-განმკარგულებელი ორგანოა მინისტრთა საბჭო, რ-იც პასუხისმგებელი და ანგარიშვალდებულია სახალხო კრებისა და მისი პრეზიდიუმის წინაშე. სახელმწ. ხელისუფლების ადგილობრივ ორგანოებს — სახალხო საბჭოებს — მოსახლეობა ირჩევს 3 წლით. მართლმსაჯულებას ახორციელებს სახალხო კრების მიერ არჩეული უზენაესი სასამართლო, აგრეთვე რ-ნული სასამართლოები, სახალხო სასამართლოები და სამხ. ტრიბუნალები. კანონიერების დაცვას კონტროლს უწევს პროკურატურა, რ-საც სათავეში უდგას გენ. პროკურორი. სახელმწ. გერბი და სახელმწ. დროშა — იხ. ფერადი ჩანართი სტ-ებთან *სახელმწიფო გერბი, სახელმწიფო დროშა.*

## III. ბუნება

ა. მთაგორიანი ქვეყანაა. ადრიატიკის ზღვის სანაპიროს, ვლორის ყურიდან შკოდერის ტბამდე, ზოლად გასდევს 40—45 *კმ* სიგანის ბორცვიანი აკუმულაციური დაბლობი. ტერიტ. დიდი ნაწილი ჩრდ. ალბანეთის ალპების (პროკლეტიე) საშ. სიმაღლის ქედებსა და მასივებს უკავია. მ. შ. ყველაზე მაღალია კორაბის ქედი (2764 *მ*), რ-იც იუგოსლავიის საზღვართან მდებარეობს; მთები მეზოზოური და კაინოზოური კირქვებით, ქვიშაქვებით, სერპენტინიტებითა და სხვა ქანებით არის აგებული. წიაღისეულიდან მოიპოვება ქრომიტები, სპილენძი, ნიკელი, ნავთობი და ბიტუმი.

ა-ში ხმელთაშუა ზღვის სუბტროპიკული ჰავაა. სანაპირო ზოლში ზაფხული

ცხელი და მშრალია (ივლ. საშ. ტემპ-რა 24—25°C), ზამთარი — თბილი და ნოტიო (იანვ. საშ. ტემპ-რა 8—9°C). ნალექები უმთავრესად შემოდგომაზე და ზამთარში მოდის (600—800 *მმ* წელიწადში). მთიან რ-ნებში ყინვა — 20°C აღწევს, ნალექები წელიწადში 1000-იდან 2600 *მმ*-მდე მერყეობს.

ა-ის მოკლე, მაგრამ წყალუხვი მდ-ები დრინი, მატი, შკუმბინი, სემანი ჰიდროენერგიის დიდ მარაგს შეიცავენ, საზრდოობენ წვიმისა და თოვლის წყლით. აგებულია რამდენიმე წყალსაცავი. ა-ს ეკუთვნის (ნაწილობრივ) 3 დიდი ტექტონიკური წარმოშობის ტბა: შკოდერი, ოჰრიდი და პრესპა. ჭარბობს მთის ყავისფერი და ყომრალი ნიადაგი. მთის კალთების ქვედა ნაწილსა და გორაკებზე (300—600 *მ*) უმეტესად გავრცელებულია მარადმწვანე მაკვისის ტიპის მცენარეულობა, აგრეთვე ფსევდომაკვისი ბზით და ჯაგეკლიანი ბუჩქნარი. მთა-ტყის ზონაში (1700 — 2000 *მ* სიმაღლემდე) ფოთლოვანი (მუხა, წაბლი, წიფელი) და წიწვოვანი (ფიჭვი, ნაძვი) ტყეებია, 2000 *მ* ზევით — ალპური მდელოები. ცხოველთა სამყარო ღარიბია, არის მგელი, ტურა, გარეული ღორი; სანაპირო რ-ნებში ბევრია წყლის ფრინველი.

## IV. მოსახლეობა

ა-ის მოსახლეობის უმრავლესობა ალბანელებია (96%), ცხოვრობენ აგრეთვე ბერძნები (2%-ზე მეტი), ვალახები (ვლახები) და სხვ. მორწმუნე მოსახლეობის 3/4 მუსლიმანები არიან, დანარჩენი — ქრისტიანები (კათოლიკეები და მართლმადიდებლები).

მოსახლ. ბუნებრივი მატება მაღალია (25—30 კაცი 1000 მცხ-ზე). ეკონომიკურად აქტიური მოსახლ. ნახევარზე მეტი ჩაბმულია სოფ. მეურნეობაში. სანაპირო და გორაკ-ბორცვიანი ზონა მჭიდროდ დასახლებულია; საშ. სიმჭიდროვე მთაში 10—20 კაცია 1 $კმ^2$-ზე, ბარში — 80—90. მოსახლ. 1/3 ქალაქად ცხოვრობს. მნიშვნელოვანი ქალაქებია ტირანა (დაახლ. 195 ათ. მცხ., 1973), დურესი (53,2 ათ., 1967), ვლორა (50,4 ათ., 1967), შკოდერი (49,8 ათ., 1967), კორჩა (45,9 ათ., 1967) და ელბასანი (38,9 ათ., 1967).

## V. ისტორიული ნარკვევი

ა-ში მოსახლეობის ნაკვალევი შუაპალეოლითის ხანიდან ჩანს. უძველეს მოსახლეობას პელასგები (ნეოლითი) და ილირიელები (ძვ. წ. II ათასწლ.) შეადგენდნენ. ძვ. წ. IV ს-ში ჩამოყალიბდა ილირიული ტომების პირველი სახელმწიფოებრივი გაერთიანებანი. ძვ. წ. II ს-ში თანამედროვე ა-ის ტერიტ. რომმა დაიპყრო, მოგვიანებით იგი რომაული პროვინციების—დალმაციისა და მაკედონიის შემადგენლობაში შევიდა. რომაელთა ბატონობის ხანაში ა-ში მონათმფლობელური ურთიერთობა განვითარდა. რომის იმპერიის სისტემაში ა-ის ტერიტორიას დიდი მნიშვნელობა ენიჭებოდა; აქ გადიოდა გზები, მ. შ. ე. წ. Via Egnatia, რ-იც რომს ბალკანეთის პროვინციებთან და აღმ-თან აკავშირებდა. რომის იმპერიის გაყოფის შემდეგ ა. ბიზანტ. იმპერიას დაექვემდებარა. IV—V სს-ში ა-ის ტერიტორიას ჰუნები და გუთები არბევდნენ. VI ს. ბოლოდან აქ სლავური ტომებიც დასახლდნენ, სანაპირო ზოლი ქ. დირაქიონიანად (ახლანდ. დურესი) ბიზანტიას დარჩა. IX ს. I ნახ. შეიქმნა დირაქიონის თემი, ხოლო ა-ის დანარჩენი ნაწილი ბულგარეთის სახელმწიფოს შემადგენლობაში შევიდა. 989 დირაქიონის თემი ბულგარეთის მეფე სამუილმა დაიპყრო. ბულგარეთის ე. წ. პირველი სამეფოს დაცემის შემდეგ (1018) ა. მთლიანად ბიზანტიას დაჰმორჩილდა. XII ს. ბოლოს შეიქმნა ა-ის დამოუკიდებელი სახელმწიფო, ე. წ. არბერიის პრინციპატი. 1081 და 1185 დირაქიონი მცირე ხნით დაიპყრეს ნორმანებმა, 1205 — ვენეციელებმა; ა-ის დანარჩენი ნაწილი XIII ს. II ნახ-ში *ეპირის დესპოტატს* დაემორჩილა. XIII ს. დამლევსა და XIV ს. I ნახ-ში ა-ის დას. ნაწილი ნეაპოლის სამეფოს ეკუთვნოდა, ჩრდ. ნაწილი კი— სერბიის სამეფოს. XIV ს. შუა ხანში მთელი ა. სერბიის მეფე *სტეფანე დუშანმა* დაიპყრო.

ფეოდალიზმის ჩამოყალიბება ა-ში VIII—XI სს-ში დაიწყო. სტეფანე დუშანის სახელმწიფოს დაშლის შემდეგ (XIV ს. 70-იანი წწ.) ქვეყანა შინაფეოდალურმა ბრძოლებმა მოიცვა. ამით ისარგებლა ოსმალეთმა და კოსოვოს ბრძოლის (1389) შემდეგ რეგულარულად ესხმოდა თავს ა-ს. XV ს. 20—30-იან წწ-ში ოსმალეთმა თითქმის მთელი ა. დაიპყრო. ალბანელი ხალხი თავგამოდებით ებრძოდა დამპყრობლებს. 1443 ოსმალების წინააღმდეგ ბრძოლას სათავეში ჩაუდგა *სკანდერბეგი* (გიორგი კასტრიოტი), რ-მაც განთავისუფლებულ მიწებზე ალბანელების ძალაუფლება დაამყარა (ცენტრი ქ. კრუია). სკანდერბეგმა შეძლო ალბანელ ფეოდალთა სეპარატიზმის დათრგუნვა და 1444 ქ. ლეჟაში დააარსა ალბანელი თავადების ლიგა, რ-ის ძალებს გლეხთა რაზმები შეუერთა და სახალხო არმია შექმნა. სკანდერბეგის სიკვდილის შემდეგ (1468) „ლეჟის ლიგა" დაიშალა. 1479 ოსმალებმა კვლავ დაიპყრეს ა. (მთიანი რაიონების გარდა) და იქ მიწათმფლობელობის ოსმალური სამხედრო-ლენური სისტემა შემოიღეს. ა. დაიყო 4 სანჯაყად. ა-ის მიწები სახელმწ. საკუთრებად — მირიედ გამოცხადდა, საიდანაც სულთანი წვრილ და დიდ ფეოდალებს სამხ. ლენებს — თიმარებს, ზიამეთებსა და ხასებს აძლევდა. გლეხები ფეოდალებსა და ხაზინას უხდიდნენ მძიმე გადასახადებს — აშარს (ნაათალი), ჯელებს (საქონლის გადასახადი), გადასახადს საცხოვრებელ ნაგებობებზე და სხვ.; ა-ის არამუსლიმანი მოსახლეობა დამატებით ჯიზიას (სულადი გადასახადი) იხდიდა. XVI ს. დამლევიდან დაიწყო გლეხთა მიმაგრება მიწაზე, შენელდა ქალაქების განვითარება, გაწყდა ეკონ. კავშირი სხვა ქვეყნებთან, შეფერხდა ურთიერთობა ა-ის ცალკეულ ოლქებს შორის. ა-ის მოსახლ. ზედაფენა ქონებისა და უფლებრივი მდგომარეობის შესანარჩუნებლად მაჰმადიანობას ღებულობდა, გლეხობა კი ძველი სჯულის — ქრისტიანობის ერთგული რჩებოდა და დამპყრობთა წინააღმდეგ აჯანყებებს აწყობდა (1481, 1537, 1571, 1708—11, 1716 და სხვ.). XVIII ს. დამლევსა და XIX ს. დამდეგს ოსმალეთის დასუსტების შედეგად განმტკიცდა ალბანელ სეპარატისტ ფეოდალთა ძალაუფლება. ა. გაერთიანდა ორ დიდ, ოსმალეთისაგან ნახევრად დამოუკიდებელ საფაშოდ (ფაშალიქად): შკოდერის საფაშოდ, რ-საც სათავეში ბუშატის ფეოდ. გვარი ედგა და იანინის საფაშოდ, რ-საც განაგებდა *ალი-ფაშა ტეპელენელი*. საფაშოების ბრძოლა ოსმალთა ბატონობის წინააღმდეგ ხელს უწყობდა ა-ის პოლიტ. და ეკონ. გაერთიანებას. XIX ს. 30—60-იან წწ-ში ოსმალეთმა კვლავ შეძლო ა-ში თავისი ძალაუფლების განმტკიცება. გატარდა რეფორმები (იხ. *თანზიმათი*), გაძლიერდა ეროვნ. ჩაგვრა, გაიზარდა გადასახადები, რამაც ანტიოსმალური აჯანყებები გამოიწვია (1831—37, 1840—45, 1847, 1855—69).

XIX ს. II ნახ. ა-ში დაიწყო კაპიტალ. ურთიერთობათა ჩამოყალიბება, გაიზარდა ეროვნ. თვითშეგნება, გაჩნდა ეროვნ. ბურჟუაზია და განმათ. მოძრაობამაც უფრო ორგანიზებული ხასიათი მიიღო. ამავე პერიოდს დაემთხვა ა-ის პირველი განმანათლებლების მოღვაწეობა. ეროვნ. მოძრაობის იდეოლოგები იყვნენ იერონიმ დე რადა, ნაიმ ვეკილხარჯი, კონსტანტინე კრისტოფორიდი, ტიმი მიტკო, ნაიმ ფრაშერი და სხვ.; ბალკანეთის ქვეყნების ეროვნულ-განმათ. მოძრაობამ (XIX ს. უკანასკნელი მეოთხედი) ა-იც მოიცვა. 1875—77 ა-ის ჩრდ. რ-ნებში ანტიოსმალური გამოსვლები მოეწყო.

*ბერლინის კონგრესის* (1878) გადაწყვეტილების თანახმად, ა-ის მიწების ნაწილი ჩერნოგორიასა და საბერძნეთს უნდა გადასცემოდა. ამის საწინააღმდეგოდ 1878 წ. 10 ივნ. ქ. პრიზრენში შეიქმნა ალბანეთის ლიგა. ოსმალეთის მთავრობა თავდაპირველად ხელს უწყობდა მის საქმიანობას და ცდილობდა თავისი ინტერესებისათვის გამოეყენებინა; მან ა-ის ლიგას ოსმალეთისადმი ბალკანეთის ქვეყნების ტერიტორიული პრეტენზიების საწინააღმდეგო განცხადებაც კი მიაღებინა. მაგრამ მალე ლიგამ ოსმალეთის მთავრობასთან ურთიერთობა გაწყვიტა, მოითხოვა ა-ის ავტონომია და თავი დროებით ავტონ. მთავრობად გამოაცხადა. 1881 ოსმალეთის მთავრობამ გაანადგურა ალბანეთის ლიგა. ა-ის ეროვნ.-განმათ. მოძრაობას სათავეში ჩაუდგნენ ემიგრანტების მიერ ბუქარესტში, სოფიაში, სტამბოლსა და ეგვიპტეში შექმნილი ეროვნ. საზოგადოებები. XX ს. დამდეგს ოსმალეთის სხვა პროვინციებთან ერთად ა. ევროპის იმპერიალ. სახელმწიფოების მეტოქეობის ობიექტად

ცხრ. 1. — ადმინისტრაციული დაყოფა

| რაიონი (რეთი, Rrethi) | ფართობი (ათ. $კმ^2$) | მოსახლეობა (ათ. კაცი, 1967) | ადმ. ცენტრი |
|---|---|---|---|
| ბერატი (Berati) | 1,1 | 104,4 | ბერატი (Berati) |
| გიროკასტრა (Gjirokastra) | 1,1 | 49,2 | გიროკასტრა (Gjirokastra) |
| გრამში (Gramshi) | 0,7 | 24,0 | გრამში (Gramshi) |
| დიბრა (Dibra) | 1,6 | 93,8 | პეშკოპია (Peshkopia) |
| დურესი (Durrësi) | 0,9 | 130,4 | დურესი (Durrësi) |
| ელბასანი (Elbasani) | 1,5 | 130,4 | ელბასანი (Elbasani) |
| ვლორა (Vlora) | 1,6 | 120,0 | ვლორა (Vlora) |
| კოლონია (Kolonja) | 0,8 | 18,7 | ერსეკა (Erseka) |
| კორჩა (Korça) | 2,2 | 159,1 | კორჩა (Korça) |
| კრუია (Kruja) | 0,6 | 55,3 | კრუია (Kruja) |
| კუკესი (Kukësi) | 1,6 | 58,9 | კუკესი (Kukësi) |
| ლეჟა (Lezha) | 0,5 | 33,2 | ლეჟა (Lezha) |
| ლიბრაჟდი (Librazhdi) | 1,0 | 42,7 | ლიბრაჟდი (Librazhdi) |
| ლუშნია (Lushnja) | 0,7 | 81,6 | ლუშნია (Lushnja) |
| მატი (Mati) | 1,0 | 45,3 | ბურელი (Burreli) |
| მირდიტა (Mirdita) | 0,7 | 22,5 | რეშენი (Rresheni) |
| პერმეტი (Përmeti) | 0,9 | 30,3 | პერმეტი (Përmeti) |
| პოგრადეცი (Pogradeci) | 0,7 | 42,8 | პოგრადეცი (Pogradeci) |
| პუკა (Puka) | 1,0 | 27,6 | პუკა (Puka) |
| სარანდა (Saranda) | 1,1 | 58,1 | სარანდა (Saranda) |
| სკრაპარი (Skrapari) | 0,7 | 23,0 | ჩოროვოდა (Çorovoda) |
| ტეპელენა (Tepelena) | 0,8 | 30,8 | ტეპელენა (Tepelena) |
| ტირანა (Tirana) | 1,2 | 72,6 | ტირანა (Tirana) |
| ტირანა (ქალაქი) (Tirana, duteti) | 0,03 | 169,3 | — |
| ტროპოია (Tropoja) | 1,0 | 25,6 | ბაირამ-ცური (Bajram-Curri) |
| ფიერი (Fieri) | 1,2 | 139,2 | ფიერი (Fieri) |
| შკოდერი (Shkodra) | 2,5 | 150,3 | შკოდერი (Shkodra) |

გადაიქცა. ა-ზე ბატონობისათვის ერთმანეთს ეცილებოდნენ ავსტრია-უნგრეთი და იტალია. ა-ის ტერიტ. მიმართ პრეტენზიებს აცხადებდნენ აგრეთვე ბულგარეთის, სერბიის, საბერძნეთისა და ჩერნოგორიის მმართველი წრეები. ა-ის ეროვნ.-განმათ. მოძრაობის აღმავლობას ხელი შეუწყო რუსეთის 1905—1907 და *ახალგაზრდა თურქების* 1908 რევოლუციებმა.

1905—07 დაიწყო ა-ის ახალგაზრდა მუშათა კლასის პირველი დამოუკიდებელი გამოსვლები. ქალაქებში იქმნებოდა საიდუმლო კომიტეტები, რ-ებიც ა-ის განთავისუფლების მიზნით შეიარაღებულ რაზმებს ქმნიდნენ. 1908-იდან ისინი მოქმედებდნენ ახალგაზრდა თურქებთან ერთად, რ-ებიც ა-ს დემოკრ. რეფორმების გატარებას და თვითმმართველობის მინიჭებას ჰპირდებოდნენ. ალბანელთა მხარდაჭერამ ხელი შეუწყო ახალგაზრდა თურქების რევ. გამარჯვებას, რ-ის შემდეგ ერთხანს ეროვნ. მოძრაობა გაძლიერდა; შეიქმნა ალბ. სკოლები, პოლიტ. კლუბები, გამოვიდა ალბ. გაზეთები. 1908 ქ. მონასტირში (ბიტოლი) შედგა ეროვნ. კონგრესი, რ-ზეც განიხილეს ერთიანი ალბ. ანბანისა და ეროვნ. მოძრაობის პროგრამის შექმნის საკითხი. პოზიციების განმტკიცების შემდეგ ახალგაზრდა თურქებმა დაიწყეს ბრძოლა ა-ის ეროვნ. უფლებების მკაცრი შეზღუდვისათვის (დამსჯელი ექსპედიცია კოსოვოში 1909, მაისი; ე. წ. კანონი ბანდების შესახებ, 1909 და სხვ.). რეპრესიების საპასუხოდ ა-ში იმართებოდა მიტინგები. 1910 ჩრდ. ა-ში საპროტესტო მოძრაობა შეიარაღებულ აჯანყებად გადაიქცა. 5 თვის გმირული ბრძოლის შემდეგ ეს აჯანყება დამარცხდა. ა-ის ეროვნ. ორგანიზაციებმა 1911 გაზაფხულისათვის ახალი აჯანყება მოამზადეს და ავტონომია მოითხოვეს, მაგრამ აჯანყება ერთდროულად ვერ დაიწყო. ახალგაზრდა თურქების მთავრობამ ისარგებლა ამით და უმნიშვნელო რეფორმების დაპირებით აჯანყებულთა ხელმძღვანელობის ნაწილი გადაიბირა. 1912 გაზაფხულზე კვლავ იფეთქა საყოველთაო აჯანყებამ, რ-ის ცენტრი კოსოვოს ოლქი იყო. აჯანყებას მიემხრო ახალგაზრდა თურქებისადმი ოპოზიციურად განწყობილი ა-ის ფეოდ. პარტია „თავისუფლება და თანხმობა". 1912 აგვისტოში ალბ. ფეოდალებმა ეროვნ. ინტერესებს უღალატეს და ოსმალეთის მთავრობასთან მოლაპარაკება დაიწყეს. აჯანყება დამარცხდა. 1912 ბალკანეთის პირველი ომის (იხ. *ბალკანეთის ომები 1912—13*) დროს ა. ჩერნოგორიის, სერბიის და საბერძნეთის ჯარების მიერ იყო ოკუპირებული. ოსმალების დამარცხების შემდეგ ა-ში კვლავ დაიწყო ეროვნ.-განმათ. მოძრაობა. 1912 წ. 28 ნოემბ. ვლორაში შედგა ა-ის ფეოდალური არისტოკრატიის, შეძლებული გლეხობისა და ინტელიგენციის წარმომადგენელთა კრება. გამოცხადდა ა-ის დამოუკიდებლობა, შეიქმნა დროებითი მთავრობა ფეოდალ ისმაილ ქემალ-ბეის მეთაურობით. ა-ის დამოუკიდებლობას მხარი დაუჭირეს ავსტრია-უნგრეთმა და იტალიამ, რათა ხელი შეეშალათ სერბიისათვის, რ-იც ადრიატიკის ზღვაზე გასასვლელის ხელში ჩაგდებას ცდილობდა. 1912 წ. 17 დეკ. ავსტრია-უნგრეთის, დიდი ბრიტანეთის, გერმანიის, იტალიის, რუსეთისა და საფრანგეთის ელჩების ლონდონის კონფერენციამ (უფრო გვიან ლონდონის 1913 საზავო ხელშეკრულებამ) და იმავე სახელმწიფოთა ელჩების ლონდონის 1913 წ. 29 ივლ. კონფერენციამ ცნო ა-ის ოსმალეთისაგან დამოუკიდებლობა. სინამდვილეში კი ა-ში ექვსი იმპერიალისტური სახელმწიფოს (ავსტრია-უნგრეთის, დიდი ბრიტ., გერმ, იტალ., რუსეთისა და საფრ.) პროტექტორატი დამყარდა. დადგინდა ა-ის სახელმწ. საზღვრები და 1914 მარტში ა-ის მმართველობის უფლება გერმ. თავად ვილჰელმ ვიდს გადაეცა. ფაქტობრივად იგი მხოლოდ დურესის ოლქს მართავდა, დანარჩენ ნაწილებს კი ფეოდალები განაგებდნენ. I მსოფლიო ომის დასაწყისისათვის ა-ში სრული პოლიტიკური ქაოსი სუფევდა. იგი საომარ მოქმედებათა ასპარეზად გადაიქცა. 1915 ლონდონის საიდუმლო შეთანხმების თანახმად, ა. უნდა გაენაწილებინათ იტალიას, სერბიას, ჩერნოგორიასა და საბერძნეთს; I მსოფლიო ომის დასასრულისათვის ა-ის ტერიტორია იტალ., სერბ. და საბერძნეთის ჯარების მიერ იყო ოკუპირებული.


ონოფრე ნეოკასტრელი. «დავითი». ფრესკის დეტალი. წმ. ნიკოლოზის ეკლესია. XVI ს. სოფ. შელცანი.


ო. პასკალი. «სკანდერბეგი». ბრინჯაო. 1938. არქეოლოგიისა და ეთნოგრაფიის მუზეუმი. ტირანა.

ოქტ. სოციალ. რევოლუციის გამარჯვებამ ხელი შეუწყო ალბ. ხალხის ბრძოლას დამოუკიდებლობისათვის. 1920 წ. 21—31 იანვ. ლუშნიის ეროვნ. კონგრესზე ა. დამოუკიდებელ ქვეყნად გამოცხადდა. განთავისუფლების შემდეგ დადგა ა-ის დემოკრატიზაციის საკითხი. ა. ჩამორჩენილი აგრარული ქვეყანა იყო, დროებითი მთავრობები (1920—23) თავს არიდებდნენ გაეტარებინათ ძირეული ეკონ. და პოლიტ. რეფორმები. მმართველი წრეების ანტიხალხურმა პოლიტიკამ გამოიწვია ანტიფეოდ. მოძრაობა, რ-საც „ბაშქიმის" („ერთობა") ორგანიზაცია ხელმძღვანელობდა. ეს მოძრაობა 1924 ივნისში აჯანყებად გადაიქცა და ბურჟ.-დემოკრ. რევოლუციის ხასიათი მიიღო. ა-ის მთავრობის მეთაური ახმედ ზოგუ იუგოსლავიაში გაიქცა. ა-ს სათავეში მოექცა ფ. ნოლის მთავრობა (1924—25), რ-მაც წამოაყენა ბურჟ.-დემოკრ. გარდაქმნების პროგრამა, დაამყარა დიპლ. ურთიერთობა სსრ კავშირთან. ა-ის დემოკრ. ძალები სუსტი იყო, მუშათა კლასი — მცირერიცხოვანი, მას არც პარტია ჰყავდა და არც რევ. პროგრამა ჰქონდა. ბურჟუაზიამ ვერ შეძლო ფეოდალიზმისა და უცხოელების წინააღმდეგ ბრძოლის ხელმძღვანელობა. 1924 დეკემბერში კონტრრევ. რაზმებმა ზოგუს მეთაურობით ალბანეთ — იუგოსლ. საზღვარი გადალახეს და იუგოსლ., ინგლ., საფრ. და იტალ. სამხედრო, მატერიალური და დიპლ. დახმარებით ა-ის დემოკრ. მოძრაობა ჩაახშეს.

1925 წ. 21 იანვ. ეროვნ. კრებამ ა. რესპუბლიკად გამოაცხადა. ზოგუ პრეზიდენტი გახდა, ხოლო 1928 წ. 1 სექტ. — ა-ის მეფე. ზოგუს რეაქციულმა რეჟიმმა ა. ფაშისტური იტალიის აგრარულ დანამატად და ნედლეულის ბაზად აქცია, რამაც გამოიწვია სოფ. მეურნ. ნახევრად ფეოდ. ურთიერთობის კონსერვაცია, გლეხთა გაღატაკება და მათი მასობრივი ემიგრაცია საზღვარგარეთ, უცხოეთის კომპანიების მიერ ა-ის ბუნებრივი სიმდიდრის მტაცებლური ექსპლოატაცია და დემოკრ. და რევ. ძალების დევნა. ზოგუს ტერორისტულმა პოლიტიკამ ვერ გატეხა ხალხის მზარდი წინააღმდეგობა (გლეხთა მღელვარება, საყოველთაო აჯანყება ფიერიში 1935, საყოველთაო გაფიცვა კუჩოვში 1936). XX ს. 30-იანი წწ. დამდეგს შეიქმნა პირველი კომუნისტური ჯგუფები კორჩაში, შკოდერში, ტირანაში.

1939 წ. 7 აპრ. ფაშისტური იტალია თავს დაესხა ა-ს და 12 აპრ. პირადი უნიის საფუძველზე ა. იტალ. შემადგენლობაში შევიდა; ა-ის სახელმწ. მმართველობა გადაეცა იტალ. მეფისნაცვალს.

II მსოფლიო ომის პირველ პერიოდში ალბ. ხალხის ბრძოლა ფაშისტური ოკუპაციის წინააღმდეგ არ იყო ორგანიზებული და მასობრივი. ფაშისტური ბლოკის წინააღმდეგ ომში სსრკ-ის ჩაბმისა და 1941 ნოემბერში ა-ის კომპარტიის (აკპ) შექმნის შემდეგ რეალური გახდა ეროვნ.-განმათ. ბრძოლის გამარჯვების პერსპექტივები. აკპ-ის დროებითმა ცენტრალურმა კომიტეტმა ა-იდან ოკუპანტების განდევნისა და სახალხო-დემოკრ. მთავრობის შექმნის პროგრამა შეიმუშავა. აკპ-ის ინიციატივით 1942 მარტიდან განთავისუფლებულ ტერიტორიაზე შეიქმნა ეროვნ.-განმათ. საბჭოები. 1942 წ. 16 სექტ. პეზის (ტირანის სამხრ.-დას.) კონფერენციაზე შეიქმნა ა-ის ეროვნ.-განმათ. ფრონტი, რ-შიც გაერთიანდნენ ანტიფაშისტური ძალები.

1943-იდან განმათ. ბრძოლის ახალი ეტაპი დაიწყო. 1943 მარტში ქ. ლაბინოტში აკპ-ის სრულიად ალბ. კონფერენციაზე საყოველთაო სახ. აჯანყების დაწყების გადაწყვეტილება მიიღეს. ამავე წელს შეიქმნა გენშტაბი და ა-ის რეგულარული ეროვნ.-განმათ. არმია. 1943 ივნ. შეიქმნა აკპ-ის მუდმივი ცკ. 1943 შემოდგომისათვის ა-ის ტერიტორიის დიდი ნაწილიდან გააძევეს იტალ. ოკუპანტები. სსრკ-ის გამარჯვებებმა და ფაშისტური იტალიის კაპიტულაციამ (1943 სექტ.) დააჩქარა ა-ის დანარჩენი ტერიტ. განთავისუფლება; ეროვნ.-განმათ. ფრონტის ლაბინოტის მეორე კონფერენციის (1943 სექტ.) გადაწყვეტილებით საბჭოები „ალბანელი ხალხის პოლიტიკური ძალაუფლების საფუძვლად" გამოაცხადეს. მიიღეს საბჭოების წესდება. ა-ში გერმანელ-ფაშისტთა ჯარების შეჭრამ (1943 წ. 10 სექტ.) გაართულა ბრძოლა, მაგრამ ეროვნ.-განმათ. არმიამ მოიგერია ოკუპანტთა შეტევები (1943-44 ზამთარი და 1944 ზაფხული). ა-ის წარმატება განაპირობა საბჭ. არმიის გამარჯვებებმა და ბალკანეთში ვითარების შეცვლამ. ანტიფაშისტური, განმათავისუფლებელი ბრძოლა სახ.-დემოკრ. რევოლუციად გადაიქცა. პერმეტის კონგრესზე (1944 წ. 24 მაისი) შეიქმნა ა-ის ანტიფაშისტური ეროვნ.-განმათ. საბჭო — ალბ. ხალხის სუვერენული ძალაუფლების ორგანო. საბჭომ შექმნა ა-ის ანტიფაშისტური ეროვნ.-განმათ. კომიტეტი, რ-იც 1944 წ. 20 ოქტ. გარდაიქმნა ა-ის დროებით დემოკრ. მთავრობად. 1944 წ. 29 ნოემბ. დასრულდა ა-ის განთავისუფლება. გაიმარჯვა სახალხო-დემოკრატიულმა რევოლუციამ.

ა-ში დაიწყო დემოკრ. და სოციალ. გარდაქმნები, 1945 წ. 29 აგვ. კანონის შესაბამისად ჩატარდა აგრარული რეფორმა; მოისპო მსხვილი მიწათმფლობელებისა და კულაკების ეკონ. ბაზა, მიწა მშრომელ გლეხობას გადაეცა. სამრეწვ. საწარმოებსა და სააქციო საზოგადოებებზე დაწესდა სახელმწ. კონტროლი (1944 დეკ.). 1945 იანვარში განხორციელდა ბანკების ნაციონალიზაცია. 1947 დასრულდა სახალხო მეურნეობაში სოციალ. სექტორის შექმნის პროცესი. 1945 დეკ. დამფუძნებელი კრების არჩევნებში გაიმარჯვეს ალბანეთის დემოკრატიული ფრონტის კანდიდატებმა (ამომრჩეველთა 93,2%). 1946 წ. 11 იანვ. გამოცხადდა ა-ის სახალხო რესპუბლიკა. ამავე წლის მარტში მიიღეს კონსტიტუცია. სსრკ და სხვა სოციალ. ქვეყნების ყოველმხრივი მხარდაჭერით ა-ში დაიწყო სოციალ. საზოგადოების მშენებლობა.

ორწლიანი (1949—50) და პირველი ხუთწლიანი (1951—55) გეგმების წარმატებით შესრულების შედეგად ა. აგრარულ-ინდუსტრ. ქვეყანა გახდა. მეორე ხუთწლედის (1956—60) პერიოდში ა-ის ეკონომიკამ ახალ წარმატებებს მიაღწია. 60-იანი წწ. დასაწყისში შეიქმნა ეროვნ. მრეწველობის ბაზა; ამაღლდა სოფ. მეურნ. დონე. 1960 სოციალ. სექტორის წილად მოდიოდა სამრეწვ. პროდუქციის 99%, სას.-სამ. პროდუქციის 80%, საცალო ვაჭრობის 90%, ეროვნ. შემოსავლის 90%; ა-მა მნიშვნელოვანი წარმატებები მოიპოვა კულტურული მშენებლობის სფეროში. სოციალიზმის მშენებლობის წარმატებები სსრკ-ისა და სხვა სოციალ. ქვეყნებთან თანამშრომლობამ განაპირობა.

1957 წ. 17 აპრ. სსრკ-ის და ასრ-ის მთავრობათა დელეგაციების მოლაპარაკების შემდეგ გამოქვეყნებულ ერთობლივ

# აზია

## გეოლოგიური აგებულება




### კაინოზოური ჯგუფი

- Q — მეოთხეული სისტემა
- მეოთხეული კონტინენტური მყინვარები
- N — ნეოგენური სისტემა
- P·N — პალეოგენური და ნეოგენური სისტემები
- P — პალეოგენური სისტემა
- K·P — ცარცული და პალეოგენური სისტემები

### მეზოზოური ჯგუფი

- მეზოზოური დაუნაწევრებელი
- K — ცარცული სისტემა
- J·K — იურული და ცარცული სისტემები
- J — იურული სისტემა
- T·J — ტრიასული და იურული სისტემები
- T — ტრიასული სისტემა
- პერმული და ტრიასული სისტემები

### პალეოზოური ჯგუფი

- პალეოზოური დაუნაწევრებელი
- პერმული სისტემა
- კარბონული და პერმული სისტემა, D-P დევონური და პერმული სისტემები
- C — კარბონული სისტემა
- შუა პალეოზოური
- დევონური სისტემა
- სილურული სისტემა
- ქვედა პალეოზოური, $Pz_1$, ქვედა და შუა პალეოზოური
- ორდოვიცული სისტემა
- კამბრიული სისტემა
- კამბრიულისწინა-ქვედა პალეოზოური

- A — კამბრიულისწინა ჯგუფი

- ინტრუზიული ქანები ყველა ჯგუფისა
- ეფუზიური ქანები ყველა ჯგუფისა
- ტრაპები

## ატმოსფერული ნალექები

### წელიწადი








- 1 — არქტიკული და ტუნდრისა
- 2 — კორდიან-ტორფიანი სუბპოლარული
- ტაიგის მზრალი
- ეწერი
- 5 — ტყის ნაცრისფერი
- 6 — ტყის ყომრალი
- პრერიის შავმიწისებრი
- შავმიწა
- წაბლა
- 10 — ნახევარუდაბნოს მურა
- 11 — უდაბნოს რუხ მურა
- 12 — ყვითელ მურა, ყვითელმიწა და წითელმიწა
- ტყის ყავისფერი
- 14 — რუხ-ყავისფერი
- 15 — რუხი
- 16 — უდაბნოს სუბტროპიკული
- ტენიანი ტყის წითელ-ყვითელი ფერალიტური
- 18 — სავანის წითელი ფერალიტური

### ტემპერატურისა და ნალექების წლიური მსვლელობა



# მცენარეულობა

1 : 80 000 00

| | |
|---|---|
| 1 | არქტიკული უდაბნო და არქტიკული ტუნდრა |
| 2 | ტიპური ტუნდრა |
| 3 | მთის ტუნდრა და ქვეგოლცური ბუჩქნარი |
| 4 | ოკეანისპირა არყის ტყე და ბალახოვანი მცენარეულობა |
| 5 | მუქწიწვოვანი ტაიგური ტყე |
| 6 | ლარიქსისა და ლარიქს-ფიჭვის ტყე |
| 7 | ქვეტაიგის ფართოფოთლოვან-წიწვოვანი და ვერხვ-არყის ტყე |
| 8 | ფართოფოთლოვანი ტყე (მუხნარი, წიფლნარი, ფიჭვნარ-მუხნარი და სხვა) |
| 9 | მთის მუქწიწვოვანი და მუქწიწვოვან-ფართოფოთლოვანი ტყე |
| 10 | სუბტროპიკული მარადმწვანე ტყე და ბუჩქნარი |
| 11 | მთის მუქწიწვოვანი და მუქწიწვოვან-ფართოფოთლოვანი სუბტროპიკული ტყე |
| 12 | მშრალი მეჩხერი ტყე, ბუჩქნარი, მთის ქსეროფიტები, ბალახოვან-ეფემეროიდული მცენარეულობა |
| 13 | მდელოსტეპი (ტყესტეპი) |
| 14 | ტიპური სტეპი (ნაირბალახოვან-კორდოვან-მარცვლოვანი) |
| 15 | უდაბნოსტეპი (ნახევარუდაბნო) |
| | მთის სტეპი |
| 17 | ზომიერი უდაბნო |
| 18 | სუბტროპიკული უდაბნო |
| | მაღალმთის ცივი უდაბნო |
| 20 | ალპური და სუბალპური მდელო და ბუჩქნარი |
| 21 | ტენიანი მარადმწვანე ტროპიკ... ტყე |
| 22 | მანგროვიანი ტყე |
| 23 | ცვალადტენიანი ფოთოლმცვე... ტროპიკული ტყე |
| | ტროპიკული მშრალი ტყე, მეჩხ... ტყე და ბუჩქნარი |
| 25 | ტროპიკული სავანა |
| 26 | ტროპიკული უდაბნო |

# ჰაერის ტემპერატურა

## იანვარი

## ივლისი

1 : 120 000 00





აზია
ეთნოგრაფიული რუკა
I (1-20)
II (21-33)
III (34,35)
IV (36)
V (37)
VI (38)
VII (39-43)
VIII (44)
IX (45)
X (46)
XI (47)
XII (48)
XIII (49,50)
XIV (51-53)
XV (54-76)
XVI (77-83)
XVII (84-93)
XVIII (94)
XIX (95)
XX (96)
XXI (97,98)
XXII (99-103)
XXIII (104)
XXIV (105,106)
XXV (107-121)
XXVI (122-130)
XXVII (131,132)
XXVIII (133)
XXIX (134-140)
XXX (141-143)
XXXI (144-152)
XXXII (153-183)
XXXIII (184)
XXXIV (185)
დაუსახლებელი ტერიტორიები
1:45 000 000

განცხადებებში ა-ის მხარემ აღნიშნა, რომ ალბანეთის სახ. რესპ. მთავრობა განსაკუთრებით ხაზს უსვამს იმ გარემოებას, რომ მხოლოდ სსრკ-ისა და სხვა სოციალისტური ქვეყნების დახმარებისა და მხარდაჭერის შედეგად შეძლო ალბანეთმა ეროვნული დამოუკიდებლობის დაცვა და სოციალიზმის წარმატებით მშენებლობა. სსრკ-მა უანგარო დახმარება გაუწია ა-ს მრეწველობისა და სხვ. სამეურნეო ობიექტების დაპროექტების, მშენებლობისა და რეკონსტრუქციის საქმეშიც, მისცა გრძელვადიანი კრედიტი შეღავათიან პირობებში, უფასოდ გადასცა ლიცენზიები, სამეცნ.-ტექნ. დოკუმენტაცია, დაეხმარა ეროვნ. კადრების მომზადების, კულტურისა და განათლების განვითარების საქმეში, აგრეთვე ქვეყნის თავდაცვისუნარიანობის განმტკიცებაში. 1949 ა. გახდა ეკონ. ურთიერთდახმარების საბჭოს წევრი; 1955 მაისიდან მონაწილეობდა ვარშავის ხელშეკრულების ორგანიზაციაში; 1955 დეკ. გაეროს წევრი გახდა.

1960-იდან ა-ის ხელმძღვანელობა აშკარად დაადგა სოციალ. ქვეყნებთან და საერთაშ. კომუნისტურ მოძრაობასთან თანამშრომლობის უარყოფის გზას. 1961 დეკ. საბჭ. მთავრობა იძულებული გახდა ა-იდან გამოეწვია საბჭ. საელჩოსა და სავაჭრო წარმომადგენლობის პერსონალი. 1961-იდან ა-ის ხელმძღვანელობა ატარებს ანტისაბჭოურ კურსს, უარყოფს სსრკ-სა და სხვა სოციალ. ქვეყნებთან თანამშრომლობას მშვიდობისა და საერთაშ. უშიშროების განმტკიცების საქმეში. ა-ის ხელმძღვანელთა პოლიტიკამ უარყოფითად იმოქმედა ქვეყნის ეკონ. და კულტ. განვითარებაზე; 1965 წ. 1960 წელთან შედარებით სამრეწვ. პროდუქციის წარმოება გაიზარდა მხოლოდ 39%-ით (ნაცვლად დაგეგმილი 52%-ისა), სას.-სამ. წარმოება 36%-ით (ნაცვლად 72%-ისა), ეროვნ. შემოსავალი 44%-ით (ნაცვლად 56%-ისა).

1968 ა. გამოვიდა ეკონ. ურთიერთდახმარების საბჭოდან და ვარშავის შეთანხმებაში მონაწილე ქვეყნების პოლიტ.-საკონსულტაციო საბჭოდან. ა-ის ხელმძღვანელთა ასეთი პოლიტიკა ეწინააღმდეგება მშვიდობისა და სოციალიზმის ინტერესებს და, უპირველეს ყოვლისა, თვით ალბანელი ხალხის ინტერესებს.

*ლიტ.*: Арш Г. Л., Сенкевич И. Г., Смирнова Н. Д., Краткая история Албании, М., 1965; Галкин И. С., Дипломатия европейских держав в связи с освободительным движением народов Европейской Турции в 1905—1912 гг., М., 1960; Материалы научной сессии Отделения исторических наук Академии наук СССР, посвященной десятилетию освобождения Албании, წგნ.: Доклады и сообщения Ин-та истории, в. 5, М., 1955; Повесть о Скандербеге, М.—Л., 1957; Сенкевич И. Г., Албания в период Восточного кризиса, М., 1965; მისივე, Освободительное движение албанского народа в 1905—1912 гг., М., 1959; Historia e Partisē sē Punēs tē Shqipērisē, Tiranē, 1968; Historia e Shqipērisē, v. 1—2, Tiranē, 1959—65; Simonard A, Essai sur l'independence albanaise, P., 1942.

**VI. პოლიტიკური პარტიები, პროფკავშირები და სხვა საზოგადოებრივი ორგანიზაციები**

ალბანეთის შრომის პარტია (აშპ; Partia e Punēs e Shqipērisē — PPSh), დაარსდა 1941 წ. 8 ნოემბ. (1948 ნოემბ-მდე ეწოდებოდა ალბანეთის კომუნისტური პარტია). აერთიანებს 90 ათ. წევრსა და პარტიის წევრობის კანდიდატს (1973).

## აზიის ეთნოგრაფიული რუკის განმარტება

(ფრჩხილებში მოცემულია დამრგვალებული რაოდენობა (მლნ. კაცი) ხალხებისა 1967 შუა ხანებისათვის)

### ინდოევროპული ოჯახი

**I. ინდური ჯგუფი**

1. ბენგალელები (100), 2. ასამელები (8), 3. ორია (18,5), 4. ბიპარელები (37), 5. პინდუსტანელები (155), 6. რაჯასტანელები (18), 7. პენჯაბელები (35), 8. ლახნდა (12), 9. გუჯარათელები (25), 10. ბპილები (2,8), 11. ნეპალელები (გურქები, ქასები, თარუ) (8), 12. პაპარები (3,8), 13. გუჯარები (1,1), 14. სინდპები (8), 15. მარათები (43), 16. ქაშმირელები (2,4), 17. ქო, შინა, კოპისტანელები, პაშაი (0,5), 18. სინგალელები (8), 19. მალდიველები (0,1), 20. ვედები — (0,003)

**II. ირანული ჯგუფი**

21. სპარსელები (14), 22. თალიშები (0,1), 23. ოსები (0,5), 24. ქურთები (7,5), 25. ლურები (0,8), 26. ბახთიარები (0,45), 27. ტაჯიკები (5), 28. პამირისპირა ტაჯიკები (0,15), 29. პაზარები (1,5), 30. ჩაპარ-აიმაკები (0,6), 31. ავღანელები (პუშტუნები) (17), 32. ბელუჯები (2), 33. ნურისტანელები (ქაფირები) (0,12)

**III. სლავური ჯგუფი**

34. რუსები (44), 35. უკრაინელები (3)

**IV. 36. ბერძნები (0,6)**

**V. 37. სომხები (4)**

**VI. 38. ბირობიჯანელი ებრაელები (0,015)**

### VII. იბერიულ-კავკასიური ოჯახი

39. ქართველები (და ლაზები) (3,3), 40. აფხაზები (0,07), 41. ადიღეელები, ჩერქეზები და ყაბარდოელები (0,6), 42. ჩაჩნები და ინგუშები (0,65), 43. მთიანი დაღესტნის ხალხები (1,0)

**VIII. 44. ბურიშები (0,05)**

### სემიტურ-ქამიტური ოჯახი

**IX. 45. არაბი ხალხები (32)**

**X. 46. ასურელები (აისორები) (0,2)**

**XI. 47. ისრაელის ებრაელები (2,35)**

### ურალური ოჯახი

**XII. ფინური ჯგუფი**

48. კომი (0,03)

**XIII. უგორული ჯგუფი**

49. ხანტი (0,02) 50. მანსი (0,007)

**XIV. სამოდიური ჯგუფი**

51. ნენები (და ენები), (0,025) 52. ნგანასანები (0,0008), 53. სელკუპები (0,004)

### ალთაური ოჯახი

**XV. თურქული ჯგუფი**

54. თურქები (28,5), 55. აზერბაიჯანელები (8), 56. ყაშყაელები (0,35), 57. ავშარები (0,35), 58. თურქმენები (2,3), 59. ყაზახები (5,3), 60. ყირგიზები (1,4), 61. უზბეკები (9,0), 62. ყარაყალფახები (0,2), 63. უიღურები (5,0), 64. სალარები (0,04), 65. თათრები (1,2), 66. ნოღაელები (0,04), 67. ყუმუხები (0,17), 68. ბალყარები (0,05), 69. ყარაჩაელები (0,1), 70. ბაშკირები (0,1), 71. ალთაელები (0,05), 72. შორელები (0,017), 73. ხაკასები (0,06), 74. ტუველები (0,12), 75. იაკუტები, 76. დოლგანები (ორივე—0,25).

**XVI. მონღოლური ჯგუფი**

77. ხალხა-მონღოლები (0,85), 78. ჩინეთის მონღოლები (1,9), 79. ბურიატები (0,33), 80. ოირატები (0,07), 81. ტუ (მონგორები) (0,07), 82. დუნსიანი (0,2), 83. დაპურები (0,05)

**XVII. ტუნგუსურ-მანჯურიული ჯგუფი**

84. ევენკები (0,03), 85. ევენები (0,01), 86. ნანაელები (0,009), 87. ულჩები (0,0022), 88. ოროჩები (0,0009), 89. უდეგელები (0,0015), 90. ოროკები, 91. მანჯურიელები (3), 92. სიბო (0,02), 93. ოროჩონები (0,002),

**XVIII. 94. კორეელები. (45)**

**XIX. 95. იაპონელები (100)**

**XX. 96. აინები (0,02)**

**XXI. 97. ესკიმოსები (0,0011)**

98. ალეუტები (0,0004)

### XXII. პალეოაზიური ხალხები

99. ჩუქჩები (0,012), 100. კორიაკები (0,007), 101. იტელმენები (0,0012), 102. იუკაგირები (0,0005), 103. ნივხები (0,004)

**XXIII. 104. კეტები (0,001)**

### ჩინურ-ტიბეტური ოჯახი

**XXIV. ჩინური ჯგუფი**

105. ჩინელები (ხანი) (700), 106. დუნგანები (ხუეი) (5)

**XXV. ტიბეტურ-ბირმული ჯგუფი**

107. ტიბეტელები, შერპები (4), 108. ციანი (0,05), 109. პიმალაის ხალხები (ნევარები, კანაურები, ლახული და სხვ.) (9,5), 110. იძუ (4,5), 111. ხანი (0,8), 112. ლისუ (0,5), 113. ნასი (0,2), 114. ლახუ (0,2), 115. ბაი (0,8), 116. ბარა-ბოდო (1,5), 117. ნაგა (0,55), 118 კაჩინები (ძინპო) (0,5), 119. კუკი-ჩინები (1,7) 120. ბირმელები (19), 121. კარენები და კაია (2,4)

**XXVI. ტაიების ჯგუფი**

122. სიამელები (ქონტაი) (15,5), 123. ლაო (9), 124. მთიელი ტაიები (1,8), 125. შანი (1,7), 126. ტაი (0,7), 127. ჯუანები (9,5), 128. ბუი (1,7) 129. დუნი (1), 130. ლი (0,5)

**XXVII. მიაო-დაოს ჯგუფი**

131. მიაო (3,8), 132. იაო (მანი) (1,3)

**XXVIII. 133. ვიეტნამელები (31,5)**

### XXIX. მონ-ქმერების ოჯახი

134. ქმერები (6,5), 135 მთიელი ქმერები (ბანარი, სედანი და სხვ.) (1,6), 136. მონები (ტალაინი) (0,55), 137. მთიელი მონები (1,3), 138. ქასი (0,45), 139. სენოი და სემანგები (0,04) 140. ნიკობარელები (0,015)

### XXX. მუნდას ოჯახი

141. სანტალები (3,8), 142. მუნდა (0,85), 143. კორკუ და მუნდას ოჯახის სხვა ხალხები (2,0)

### XXXI. დრავიდული ოჯახი

144. ტამილები (40), 145. ტელუგუ (44), 146. კანარა (21), 147. მალაიალი (19,5), 148. ტულუ (და კოდაგუ) (1), 149. გონდები (და კანდპი) (3,0), 150 ორაონები (1,3), 151. ბრაპუი (0,6) 152. ცეილონის მავრები (0,6)

### ავსტრონეზიული (მალაიურ-პოლინეზიური) ოჯახი

**XXXII. ინდონეზიული ჯგუფი**

ა. ინდონეზიელები

153. ინდონეზიის მალაელები (7,5), 154. მინანგკაბაუ (4,2), 155. რეჯანგ-ლებონგები (1), 156. აჩე (აჩელები) (1,7), 157. გაიო და ალასები (0,15), 158. ბატაკები (2,5), 159. ნიასები და მენტავაი (0,42), 160. კუბუ და ლუბუ (0,025), 161. იაველები (49), 162. სუნდები (15), 163. მადურელები (7,3), 164. ბალიელები (2), 165. დაიაკები (2), 166 პუნანები (0,06), 167. მინახასები (0,5), 168. გორონტალები (0,5), 169. ტორაჯები (1,1), 170. მანდარები (0,33), 171. ბუგები (და მაკასარები) (4,2), 172. ბუტუნგები (0,6), 173. მცირე ზონდისა და მოლუკის კუნძულების ინდონეზიელები (6)

ბ. ფილიპინელები

174. ტაგალები, ილოკები, ბიკოლები და ლუსონის სხვა ხალხები (16), 175. ვისაია (14,5), 176 იფუგაო, ნაბალოი, ბუკიდნონები და ფილიპინების სხვ. მთიელი ტომები (1,2), 177. აეტა (0,05) 178. მორო (1,6)

გ. სხვა ინდონეზიელი ხალხები

179. მალაკის მალაიელები (5), 180. ჩამები (0,14), 181. მთიელი შამები (რაგლაი, ჯარაი და სხვ.) (0,42), 182. ჯაკუნები (0,01), 183. გაოშანი (0,25)

**XXXIII. 184. ანდამანელები (0,0001)**

**XXXIV. 185. ჩრდილო ხალმახერები (0,22)**

**XXXV. დაუსახლებელი ტერიტორია.**





ხალხური გამოყენებითი ხელოვნების ნიმუშები; ზემოთ — ვერცხლის ფილიგრანული ნაკეთობანი; ქვემოთ — ხის მოხარატებული ნაკეთობანი. ტირანა.

**ალბანეთის დემოკრატიული ფრონტი** (ადფ; Fronti Demokratik i Shqipërisë — FDSh), შეიქმნა 1942 წ. 16 სექტ. (1945 აგვ-მდე ეროვნ.-განმათ. ფრონტი). მასობრივი საზ.-პოლიტ. ორგანიზაცია, რ-საც ხელმძღვანელობს აშპ.

**ალბანეთის მშრომელი ახალგაზრდობის კავშირი** (ამაკ), შეიქმნა 1949 თებ. კომუნისტური ახალგაზრდობის კავშირის (შეიქმნა 1941) და სახალხო ახალგაზრდობის კავშირის (შეიქმნა 1943) გაერთიანების შედეგად. შედის დემოკრ. ახალგაზრდობის მსოფლიო ფედერაციაში.

**ალბანეთის პროფესიული კავშირები** (აპკ), შეიქმნა 1945 ოქტ. აერთიანებს 150 ათ. წევრს (1973). შედის პროფკავშირთა მსოფლიო ფედერაციაში.

**ალბანელ ქალთა კავშირი** (აქკ), შეიქმნა 1943. შედის ქალთა საერთაშ. დემოკრ. ფედერაციაში (ქსდფ).

## VII. ეკონომიკურ-გეოგრაფიული ნარკვევი

**ზოგადი დახასიათება.** II მსოფლიო ომამდე ა., ევროპის ერთ-ერთი ყველაზე ჩამორჩენილი სახელმწიფო, იტალიის ეკონ., აგრ.-სანედლეულო დანამატი იყო, არ გააჩნდა საფაბრიკო-საქარხნო მრეწვ., რკინიგზა და სავაჭრო ფლოტი. II მსოფლიო ომის პერიოდში იტალია-გერმ. ფაშისტურმა ოკუპაციამ ა-ის ეკონომიკას დიდი ზიანი მიაყენა. სახ.-დემოკრ. წყობილების გამარჯვებამ ქვეყნის მეურნეობისა და კულტურის მძლავრი აღმავლობის პირობები შექმნა. ა-ის ეკონომიკა სწრაფად განავითარა სახ. მეურნ. განვითარების ორწლიანი (1949—50) და ორი ხუთწლიანი (1951—55 და 1956—60) გეგმების შესრულებამ. სამრეწვ. პროდუქციის მოცულობა 1960 წ. 1938-თან შედარებით 25-ჯერ გაიზარდა, სოფ. მეურნ. პროდუქცია — 1,7-ჯერ. შეიქმნა მრეწვ. ახალი დარგები, გაიზარდა სათესი ფართობი, გაყვანილია რკინიგზის ახალი ხაზები. სსრკ-ისა და სხვა სოციალ. ქვეყნების ეკონ. დახმარების შედეგად ა-მა შეძლო საგარეო ბაზარზე გაეტანა სამთომოპოვებითი, ხის დასამუშავებელი, კვების მრეწვ. პროდუქცია და სოფ. მეურნ. პროდუქტები. 1962-იდან ა. პრაქტიკულად აღარ მონაწილეობს ეკონ. ურთიერთდახმარების საბჭოს მუშაობაში. III ხუთწლიანი გეგმის (1961—65) შესრულების პერიოდში ა-მა დიდი ეკონ. სიძნელეები განიცადა. 1966 ა-მა სახ. მეურნ. განვითარების IV ხუთწლიანი გეგმა (1966—70) მიიღო. ამჟამად ხორციელდება V ხუთწლიანი გეგმა (1971—75). ეროვნ. შემოსავლის 42%-ს იძლევა სოფ. მეურნეობა, 39,5%-ს — მრეწველობა, 18,5%-ს — მშენებლობა, ტრანსპორტი და კავშირგაბმულობა (1970).

**მრეწველობა.** განვითარებულია კვების, საფეიქრო, მსუბუქი, სამთომოპოვებითი, ნავთობისა და ხის დასამუშ. მრეწველობა. სათბობ-ენერგეტ. მრეწვ. უმთავრესად ნავთობისა (2,1 მლნ. *ტ*, 1973) და ჰიდროენერგორესურსების გამოყენების ბაზაზე ვითარდება. ჰესები აშენებულია მდ. მატიზე, ბისტრიცასა და დრინზე, თეცები — კორჩასა და ფიერიში. ნავთობსარეწები განლაგებულია მდ. სემანის აუზში, ქ-ების სტალინისა და პატოსის რ-ნებში. ნავთობგადასამუშ. ცენტრებია ქ-ები სტალინი, ფიერი და ცერიკი. ა-ში განვითარებულია სამთომოპოვებითი მრეწველობა. ბუნებრივ ბიტუმს იღებენ ვლორის ახლოს (სელენიცა). ქრომიტების მარაგითა და მოპოვებით (630 ათ. *ტ*, 1973) (ბულკიზის, მარტანეშისა და კუკესის რ-ნები) ა. პირველ ადგილზეა საზღვარგარეთის ევროპაში. რკინა-ნიკელის მადანს (380 ათ. *ტ*, 1973) იღებენ (1958-იდან) ოჰრიდის ტბის დასავლეთით. მდ. მატისა და დრინის აუზების სპილენძის მადნის ბაზაზე ვითარდება სპილენძსადნობი მრეწველობა (რუბიკუ და კუკესი). შავი მეტალ. პირველი ქ-ნა ააგეს ელბასანში. 1967 დამთავრდა ხელოვნური სასუქის 2 ქ-ნის (ფიერი, ლაჩი) მშენებლობა, 1970 აშენდა პლასტმასის ნაწარმის ქ-ნა (დურესი). ცემენტის ქ-ნებია ვლორაში, შკოდერში, ტირანაში, ელბასანსა და ფუშე-კრუიაში. ხის დასამუშ. საწარმოები განლაგებულია ქვეყნის ჩრდ. და ცენტრ. ნაწილში. ა-ის საფეიქრო მრეწვ. შეიქმნა სსრკ-ისა და ჩინეთის დახმარებით. ძირითადია ბამბეულის წარმოება. საფეიქრო კომბინატებია ტირანასა და ბერატში. ბამბასაწმენდი ფ-კებია ფიერისა და როგოჟინაში. განვითარებულია თამბაქოს მრეწველობა (შკოდერი, დურესი, გიროკასტრა). კვების მრეწველობიდან აღსანიშნავია შაქრის (მალიკი და კორჩა), რძის (ტირანა), ზეითუნის ზეთის, საკონსერვო და ღვინის წარმოება.

**სოფლის მეურნეობა.** დამუშავებული მიწის 98,5% ეკუთვნის სოციალ. სექტორს (1967). მიწის სავარგულების 19,7% (დაახლ. 0,56 მლნ. *ჰა*) დამუშავებულია, 43,2% უკავია ტყეს, 23,5% — საძოვრებს. დამუშავებული მიწის ნახევარზე მეტი თავმოყრილია დას. ვაკე და გორაკ-ბორცვიან ზონაში, აგრეთვე კორჩის ქვაბულში. 1967 სოფ. მეურნ-ში 9 ათ. ტრაქტორი (1938 წ. — 30) და 683 კომბაინი მუშაობდა. სას.-სამ. პროდუქციის 2/3-ს მიწათმოქმედება იძლევა. მთავარი მარცვლეული კულტურა ხორბალი და სიმინდია. მოჰყავთ აგრეთვე ჭვავი, ქერი, შვრია, ბრინჯი, კარტოფილი, ბოსტნეული და საკვები ბალახი. განვითარებულია მებაღეობა (ფორთოხალი, ლეღვი, კომში, ნუში, ატამი), მევენახეობა, მეცხოველეობა, განსაკუთრებით მეცხვარეობა (1,7 მლნ. სული ცხვარი).

**ტრანსპორტი.** მიმოსვლისა და ტვირთბრუნვის ძირითადი საშუალება საავტ. ტრანსპორტია. რკინიგზის (სიგრძე — 218 *კმ*, 1968) პირველი ხაზი გაიყვანეს 1947; მთავარი ხაზებია: დურესი — ტირანა, დურესი — ელბასანი, როგოჟინა — ფიერი, გაჰყავთ (1971) ელბასანი — პრენიასი (54 *კმ*). განვითარებულია საზღვაო ტრანსპორტი. მთავარი ნავსადგურებია დურესი და ვლორა.

**საგარეო ეკონომიკური კავშირი.** ა-ს გააქვს ქრომიტები, სპილენძის მადანი, ნავთობი, ბუნებრივი ბიტუმი, მერქნის ნახევარფაბრიკატები, ზოგიერთი სას.-სამ. პროდუქტი. შეაქვს მანქანები, ნაგლინი, ტრანსპორტის საშუალებანი, მედიკამენტები, ქიმიკატები და სხვ.

1960-მდე საგარეო ვაჭრობის ბრუნვის ნახევარზე მეტი მოდიოდა სსრკ-ზე. ამჟამად ა. ვაჭრობს ჩინეთთან, იტალიასთან, საფრანგეთსა და საბერძნეთთან.

*ლიტ.*: Валев Э. Б., Албания, М., 1960; Валев Э. Б., Глушаков П. И., Маергойз И. М., Экономическая география социалистических стран зарубежной Европы, в. 2, М., 1964; Экономика стран социализма. 1967, М., 1968.

## VIII. შეიარაღებული ძალები

ა-ის შეიარაღებული ძალები შეიქმნა II მსოფლიო ომის დროს (1939—45) იტალიელ და გერმანელ ფაშისტ დამპყრობთა წინააღმდეგ ა-ის განთავისუფლებისათვის მებრძოლი ცალკეული რაზმებისაგან. II მსოფლიო ომის შემდეგ 1961-მდე ა-ის შეიარაღებული ძალები იქმნებოდა სსრკ-სა და ვარშავის ხელშეკრულების მონაწილე სხვა სახელმწიფოებთან სამხ. თანამშრომლობის საფუძველზე. შემდგომში ა-ის ხელმძღვანელებმა ევროპის სოციალისტურ ქვეყნებთან სამხედრო თანამშრომლობა შეწყვიტეს. ა-ის შეიარაღებული ძალები შედგება სახმელეთო ჯარისაგან, სამხ.-საჰაერო და სამხ.-საზღვაო ძალებისაგან. მათ შემადგენლობაში შედის აგრეთვე გასამხედროებული ორგანიზაციები და შინაგანი დაცვის ჯარი.

## IX. სამედიცინო-სანიტარული მდგომარეობა და ჯანმრთელობის დაცვა. სავეტერინარო საქმე

**სამედიცინო-სანიტარული მდგომარეობა და ჯანმრთელობის დაცვა.** 1967 შობადობა 1000 მცხოვრებზე იყო 35,3, სიკვდილიანობა — 8,4, ბავშვთა სიკვდილიანობა 1000 ცოცხლად შობილზე — 86,8 (1965); სიცოცხლის საშ. ხანგრძლივობა ქალებისათვის — 67 წელი, მამაკაცებისათვის — 64,9 (1965-66).

ა-ში ჭარბობს ინფექციური სნეულებანი. ყველგან არის გავრცელებული კანის დაავადებანი: პიოდერმია, ფურუნკულოზი, ბავშვთა ღრმა მიკოზები, ეგზემა, კანის ტუბერკულოზი და სხვ.; არის კანის ლეიშმანიოზის, ანკილოსტომიდოზის, პარტახტიანი ტიფის, ცხელება Q-ს, ტკიპისმიერი ენცეფალიტის და ნეიროტროფული ვირუსული დაავადების კერები. შიდა რ-ნებში გავრცელებულია ენდემური ჩიყვი. 1958-იდან ხორციელდება მალარიის სალიკვიდაციო პროგრამა, ებრძვიან პოლიომიელიტს, დიფთერიას, ტუბერკულოზს, მუცლის ტიფს, პარატიფსა და სხვა ინფექციურ დაავადებებს.

ჯანდაცვას განაგებს ჯანდაცვის სამინისტრო. სამედიცინო დახმარება უფასოა მუშა-მოსამსახურეებისათვის, ინვალიდებისა და მათი ოჯახის წევრებისათვის. 1968 ა-ში იყო 196 საავადმყოფო (11,9 ათ. საწოლი, 5,8 საწოლი 1000 მცხ-ზე), მუშაობდა 1255 ექიმი (1 ექიმი 1607 მცხ-ზე), 154 კბილის ექიმი, 500-ზე მეტი ფერშალი. ექიმებს ამზადებს ტირანის უნ-ტის სამედ. ფაკ-ტი. 1968 ტირანაში დაარსდა ჰიგიენისა და ეპიდემიოლოგიის ინ-ტი და რენტგენოლოგიური ცენტრი, 1969 — ონკოლოგიის ინ-ტი.

ა-ში განვითარებულია საერთაშ. ტურიზმი; ცნობილი კურორტებია: ალბანეთის რივიერა, დურესი, უიეტ-ე-ფტოხტა, პოგრადეცი და ლიჯა.

**სავეტერინარო საქმე.** სას.-სამ. ცხოველებში ჭარბობს ინფექციური და ინვაზიური დაავადებანი (ექინოკოკოზი, ფასციოლოზი, ნემატოდოზი). აღინიშნება ბრუცელოზი, ჯილეხი, ტუბერკულოზი, ცხელება Q, ინფექციური აგალაქტია და სხვ. ა-ში 1966 იყო 250 ვეტექიმი. ვეტექიმებს ამზადებს ალბანეთის სას.-სამ. ინ-ტის ვეტ. ფაკულტეტი.

## X. განათლება, სამეცნიერო და კულტურულ-საგანმანათლებლო დაწესებულებანი

სახალხო-დემოკრ. წყობილების დამყარებამდე მოსახლ. დაახლ. 90% წერა-კითხვის უცოდინარი იყო. 1946 კანონით სკოლა გამოეყო ეკლესიას და სახელმწიფოს ხელში გადავიდა. სახალხო განათლების სისტემა ერთიანია, სწავლება — უფასო. 1963/64 სასწ. წ-იდან სავალდებულო 8-წლიანი სწავლება შემოიღეს. განათლების სისტემის საფეხურებია: საბავშვო ბაღები, 8-წლიანი დაწყ. სკოლები, 12-წლიანი საშ. სკოლები, რ-ებიც 8-წლიანი არასრული და 4-წლიანი უფროსი კონცენტრის სკოლებისაგან შედგება. 1967 სკოლამდელ დაწესებულებებში იყო 26 ათ-ზე მეტი აღსაზრდელი, დაწყ. სკოლებში — 268,5 ათ. მოსწავლე, 8-წლიანში — 177,1 ათ., 12-წლიანში — 19,9 ათ. მოსწავლე. პროფ. განათლებას იძლევა დაბალი პროფსკოლები (დაწყ. სკოლის ბაზაზე) და საშ. პროფსკოლები და ტექნიკუმები (საშ. არასრული სკოლის ბაზაზე). 1967/68 სასწ. წ. პროფსკოლებსა და ტექნიკუმებში სწავლობდა 25,9 ათ. მოსწავლე. ა-ში რამდენიმე პედ. და სამხატვრო სასწავლებელია, უმაღლესი სასწავლებლებია: ტირანის სახელმწ. უნ-ტი (1957), 2 სამასწავლებლო, სას.-სამ., ზოოტექნ. ინ-ტები. 1967—

68 სასწ. წ. უმაღლეს სასწავლებლებში სწავლობდა 12,4 ათ. სტუდენტი.

II მსოფ. ომამდე ა-ში არ იყო სამეცნ.-კვლ. დაწესებულებები და უმაღლესი სასწავლებლები. სახალხო-დემოკრ. წყობილების დამყარების შემდეგ გაიხსნა პირველი სამეცნ. დაწესებულება — მეცნიერებათა ინ-ტი (1947); ინ-ტში სამი განყოფილებაა: ენისა და ლიტ-რის; ისტ., სოციოლოგიისა და ეკონ.; საბუნებისმეტყველო მეცნიერებების. სამეცნ.-კვლ. მუშაობის განვითარებასა და სამეცნ. დაწესებულებათა შექმნაში ა-ს დიდ დახმარებას უწევდნენ სსრკ და სოციალ. ქვეყნები. 1952 მეცნიერებათა ინ-ტთან შეიქმნა კომისია, რ-იც ხამეცნ.-კვლ. მუშაობის გეგმებს უთანხმებს სახალხო მეურნ. საჭიროებას. 1955 ამავე ინ-ტის გამგეობას გადაეცა ლუშნიისა და შკოდერის მიწათმოქმედებისა და მეცხოველეობის სამეცნ.-კვლ. ინ-ტები. ქიმ., ფიზ., მათ., ბიოლ., გეოლ. და მედ. დარგში სამეცნ. მუშაობას ეწევიან ტირანის უნ-ტში, რ-იც შეიქმნა პედ., პოლიტექნ., ეკონ., სამედ., იურიდ. ინ-ტებისა და მეცნიერებათა ინ-ტის ბაზაზე. 1965 უნ-ტთან ჩამოყალიბდა მათ. საზ-ბა. 1961—63-იდან სავსებით გაწყდა კავშირი ა-ისა და ევრ. სოციალ. ქვეყნების მეცნიერთა შორის.

დიდი ბ-კებია: ეროვნ. ბ-კა (1922, 450 ათ. ტომი), უნ-ტის ბ-კა (300 ათ. ტომამდე). მუზეუმებია: არქეოლ. მუზეუმი (1948), ეთნოგრ. მუზეუმი (1948), ეროვნ.-განმათ. ბრძოლის მუზეუმი (1949).

### XI. ბეჭდვითი სიტყვა, რადიომაუწყებლობა, ტელევიზია

ა-ის პრესა XIX ს. II ნახ-იდან შეიქმნა. სახალხო-დემოკრ. რევ. შემდეგ ა-ში გამოდის 50 ცენტრ. ჟურნალ-გაზეთი, მ. შ. მნიშვნელოვანი გაზეთებია: „ზერი ი პოპულიტი“ („Zëri i Popullit“, 1942-იდან) — ალბ. შრომის პარტიის ცკ ორგანო; „ბაშქიმი“ („Bashkimi“, 1943-იდან) — ალბ. დემოკრ. ფრონტის ორგანო; ჟურნალები „რუგა ე პარტისე“ („Rruga e Partisë“, 1954-იდან); „ჰოსტენი“ („Hosteni“, 1945-იდან). ა-ის დეპეშათა სააგენტოა — აჟენსია ტელეგრაფიკე შკიპტარი (Agjensia Telegrafike Shqiptar, დაარსდა 1944). ა-ის ცენტრ. რადიოსადგურია „ტირანა“ (დაარსდა 1949). რადიოგადაცემები მიმდინარეობს ალბ. და უცხოურ ენებზე, ტელევიზია მუშაობს 1960-იდან.

### XII. ლიტერატურა

ალბანური ლიტ-რა აღმოცენდა მდიდარი ზეპირსიტყვიერების, ხალხ. ეპიკური პოემებისა და ისტ. სიმღერების საფუძველზე. პირველ წერილობით თხზულებად მიჩნეულია ეპისკოპოს პალ ენგელის „ნათლობის ფორმულა“ (1462). ვარაუდობენ, რომ ალბ. დამწერლობა ჯერ კიდევ XIV ს-ში უნდა შექმნილიყო, მაგრამ თურქთა შემოსევამ ყველა მანამდე არსებული ძეგლის კვალი გააქრო. პირველი წიგნი ალბანურ ენაზე — გიონ ბუზუკუს „კონდაკი“ 1555 გამოვიდა. XVI—XVII სს. ლიტ-რიდან აღსანიშნავია პ.ბუდის (1566—1623), ფ. ბარდეს (1606—43), პ. ბოგდანის (1625—89), მ. ბარლეტის ჰუმანისტური სულისკვეთების თხზულებები. XVIII ს-ში გაძლიერდა დიდაქტიკურ-რელიგიური ნაკადი. ამ პერიოდის მოღვაწეები თ. კავალოტი (1719—89), დ. ტოდრი (1750—1806) და სხვ. ბერძნულ ენაზე წერდნენ; ამ დროს შედგა ლექსიკონები, გრამატიკისა და ფილოსოფიის სახელმძღვანელოები. XVIII—XIX სს-ში გაძლიერდა ალმ. ლიტ-რის გავლენა; განვითარდა სასულიერო და, განსაკუთრებით, საერო პოეზია, სადაც სიყვარულის, ბუნებისა და ყოფითი თემები იყო გაბატონებული. ი. ფრაკულას, მ. ჩამის (1783—1844), ჰ. ზიუკო კამბერის ლექსებში ეროვნ. თვითმყოფობისათვის ბრძოლის მოტივებმაც იჩინა თავი. ჯერ კიდევ XVI ს-იდან ა-ის ლიტ-რის მხარდამხარ სამხრეთ იტალიაში ვითარდებოდა ალბანელ ემიგრანტთა — არბერეშთა ლიტ-რაც.

XIX ს. II ნახ. ეროვნ. აღორძინების ეტაპად ითვლება. ლიტ-რაში მომძლავრდა რომანტიზმი. ი. დე რადას, ვ. შკოდრანის, ს. ფრაშერის (1850—1904), ნ. *ფრაშერის* და სხვ. შემოქმედებაში ფართოდ აისახა განმათ. ბრძოლის იდეები. გაღვივდა ინტერესი ერის ისტ., ფოლკლორის მიმართ. ლიტ-რაში წამყვანი ადგილი პოეზიამ დაიკავა. პროზაში ფეხი მოიკიდა ახალმა ჟანრებმა — ნოველამ, ისტ. რომანმა, განვითარდა დრამა.

XX ს. დასაწყისში ეროვნ.-განმათ. ბრძოლის ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი შედეგი იყო სალიტერატურო ენის შექმნა და მისი გაწმენდა თურქულ-ბერძნული ელემენტებისაგან. ამ დროის გამოჩენილი მწერლების — ასდრენის (ა. ს. დრენოვა, 1872—1945), ფ. შიროკას (1859—1935), ა. ჩაიუპის, ნ. მიმდას, ფ. ნოლის, ლ. გურაკუჩის, მ. გრამენოს შემოქმედებაში პატრ. და დემოკრ. იდეები ბატონობს. 30-იან წწ-ში დამკვიდრდა სოც. თემატიკაც [ფ. პოსტოლი, 1889—1927, მიგენი (მ. დ. ნიკოლა) 1911—38 და სხვ.].

II მსოფლიო ომის დროს ფაშისტ დამპყრობთა წინააღმდეგ ბრძოლის პერიოდში წარმოიქმნა ე. წ. პარტიზანული პოეზია. ომის დამთავრების შემდეგ ახალ სოც. ურთიერთობებთან ერთად ლიტ-რაში დაფუძნება იწყო სოციალ. რეალიზმმა. 1945 შეიქმნა „ალბანელ მწერალთა კავშირი“. გამოჩნდა მწერალთა ახალი თაობა (ფ. გიატა, დ. შუტერიჩი, პ. მარკო, ი. კადარე, ვ. კოკონა, ს. სპასე და სხვ.).

### XIII. არქიტექტურა და სახვითი ხელოვნება

ძვ. წ. I ათასწლ. განეკუთვნება ა-ის ტერიტორიაზე აღმოჩენილი მხატვრული ძეგლები (დაუმუშავებელი ქვის დიდი ლოდებისაგან აშენებული ილირიის ციხესიმაგრეები, ბრინჯაოს სამკაულები). ანტიკური ეპოქიდან (ძვ. წ. VII ს-იდან მოყოლებული) ყოფ. ბერძნულ კოლონიებში (ილირიის აპოლონია, ბუტრინტი, დურესი და სხვ.) და რომაულ გამაგრებულ ქალაქებში (ელბასანი და სხვ.) შემორჩა სათავდაცვო ნაგებობათა ნანგრევები, საზ. და საცხოვრებელი შენობები, ხუროთმოძღვრული დეტალები, მოზაიკა, კერამიკა. შუა საუკ. საეკლესიო ხუროთმოძღვრებაში ა-ის ცენტრ. და სამხრ. რ-ნებში ჭარბობს ბიზანტიური ტიპის ნაგებობანი. ჩრდ. რ-ნებში, სადაც იგრძნობოდა კათოლიციზმის გავლენა, რომანული სტილია გაბატონებული. ისლამის გავრცელებას (XV ს., უმთავრესად კი XVII ს.) მოჰყვა ქალაქებში დიდებულთა სასახლეების, დახურული ბაზრების, მეჩეთების მშენებლობა. XX ს. შუა წწ-მდე ქალაქებში ჭარბობდა ორსართულიანი (პირველი სართული ქვისა, მეორე— ხის) კრამიტით დახურული საცხოვრებელი სახლები. ტყიან რ-ნებში აშენებდნენ ხის, ხოლო ზღვისპირას თიხით გალესილ ლერწმის ან ალიზის სახლებს. მთიან რ-ნებში XX ს. დასაწყისამდე ერთ- ან ორსართულიანი სახლების გვერდით აგებდნენ კოშკისმაგვარ სამსართულიან შენობებს — „კულებს“. ქალაქთა ძველ უბნებში დღესაც შემორჩენილია შუა საუკუნეების დაგეგმარება; XX ს. 20-იან წწ-ში აღმოცენდა რეგულარულად დაგეგმარებული კეთილმოწყობილი კვარტალები; ამჟამად შენდება თანამედროვე 3—5-სართულიანი საცხოვრებელი სახლები; სოფლებსა და მუშათა დაბებს ტიპური პროექტით აგებენ.

ა-ის შუა საუკ. ფერწერა განიცდიდა ბიზანტიის ძლიერ გავლენას. კედლის მხატვრობის ადრეული ძეგლები XII—XIV სს. თარიღდება. XVI ს-იდან ბიზანტ. გავლენა სუსტდება, იგრძნობა აღორძინების ეპოქის გამოძახილი. ამ დროის მხატვარ-მონუმენტალისტები (ოსტატი ონოფრე ნეოკასტრელი, მისი შვილი ნიკოლოზი და სხვ.) ტრადიციულ კომპოზიციებს რეალისტური მანერით ქმნიან. გამოსახვის რეალისტური ტენდენციები კიდევ უფრო გაძლიერდა ფერმწერ დავით სელენიცელის შემოქმედებაში (ნიკოლოზის ეკლესიის მოხატულობა ვოსკოპოიაში, XVII ს.). XVIII ს. შუა წწ-ში მონუმენტურმა ფერწერამ კრიზისი განიცადა. ამ პერიოდიდან XX ს. დამდეგამდე წამყვანი ადგილი დაიკავა ხატწერამ, რ-მაც ბიზანტ. ფერწერის გავლენა შეინარჩუნა. ისლამის გავლენის შესუსტების ხანაში (ისლამი კრძალავდა სულიერი არსების გამოსახვას), ე. წ. ეროვნ. აღორძინების პერიოდში (XIX ს. II ნახ.), განვითარდა დაზგური ფერწერა (პორტრეტი, პეიზაჟი), XX ს. 20-იან წწ-ში — ქანდაკება. სარბიელზე გამოვიდნენ პროფ. განათლების მქონე მხატვრები ს. ძეგა (1863—1953) ს. როტა (დ. 1887) და სხვ. XX ს. 40—50-იან წწ-ში რეალიზმი კიდევ უფრო განმტკიცდა სახვით ხელოვნებაში. ფერწერაში განვითარდა ისტ., ყოფითი და სხვ. ჟანრები [ვ. მიო (1891—1957), ნ. ზაიმი (დ. 1916), ს. კაცელი (დ. 1914) და სხვ.]. შეიქმნა პირველი გრაფ. ნამუშევრები (კარიკატურა, წიგნის ილუსტრაცია, პლაკატი). აღსანიშნავია ო. პასკალის (დ. 1903), ი. პაჩოს (დ. 1914), კ. ხოშის (დ. 1916) და სხვ. მოქანდაკეთა ნამუშევრები; ისინი ქმნიდნენ პორტრეტებს, ჟანრულ კომპოზიციებს, მონუმ. ქანდაკებებს.

ა-ის დეკორ.-გამოყენებით ხელოვნებაში გავრცელებულია ვერცხლის ფილიგრანული სამკაულები, ხალიჩები, წვრილი პოლიქრომული ნახჭით შემკული ხის სა-





ტრადიციული საცხოვრებელი სახლები ბერატის ციხე-ქალაქსა (ზემოთ) და გიროკასტრაში.



ტირანა. უნივერსიტეტის მთავარი შენობა.

ყოფაცხოვრებო ნივთები. განვითარებულია მხატვრული კვეთა ხეზე, საცხოვრ., საკულტო ნაგებობების კედლებზე თაბაშირით მოჩუქურთმება, დეკორ. მოხატულობა და სხვ.

*ლიტ.*: Прокофьева М., Художники Албании, «Искусство», 1959, № 4; Пузанова В., Дамо Д., Некоторые памятники монументальной живописи XIII—XIV вв. в Албании, «Studia Albanica», 1965, № 2.


ხალხური გამოყენებითი ხელოვნება. „კოსოვური ჟაიდის" ხალიჩა.

### XIV. მუსიკა

ალბ. ხალხური მუსიკისათვის დამახასიათებელია სტილისტური მრავალფეროვნება. უძველესი მელოდიები პენტატონიზმს ემყარება. თანამედროვე ხალხ. სიმღერების მელოდიური აღნაგობა გამოირჩევა მდიდარი ორნამენტიკით, მელიზმებით, გადიდებული სეკუნდური სვლით და არათანაზომიერი რიტმით. ალბ. ხალხური მუს. საკრავებია: ჩირფტელი, ლახუტა, ზუმარე, ფიუელი, კლარნეტი, დაირა და სხვ.; ალბ. მუს. ფოლკლორის შევსება დაიწყეს XVIII ს-ში.

1944-იდან ვითარდება პროფ. მუსიკა, რ-ის თვალსაჩინო წარმომადგენლები არიან კომპოზიტორები კ. კონო, კ. თრაქო, დირიჟორი მ. კრანტია და სხვა.

პირველი ალბ. ოპერა „მრიკა" (დაიდგა 1954) ეკუთვნის პ. იაკოვას. 1963 შედგა კომპოზიტორ ტ. დაიის ეროვნ. ბალეტის „ხალილი და ხაირიას" პრემიერა. ალბ. მუსიკას პროპაგანდას უწევს სიმფონიური ორკესტრი, სახელმწ. საოპერო თეატრი, სახალხო ფესტივალები, ტირანის, შკოდერის, გიროკასტრისა და კორჩის რადიოსადგურები. მუს. ცენტრია ქ. ტირანა.

### XV. თეატრი

პირველი სპექტაკლები ალბანეთში დაიდგა 1874 სცენის მოყვარეთა ძალებით. ეროვნ. დამოუკიდებლობის მოპოვების შემდეგ (1912) შეიქმნა სცენის მოყვარეთა დასები. ფაშისტური ოკუპაციის წლებში (1939—44) აღმოცენდა პარტიზ. თეატრები. მათი ძალებით 1944 ტირანაში დაარსდა პირველი ალბ. პროფ. თეატრი, რ-იც დგამს ალბ. (ს. პიტარკა, ბ. ლევონია) და უცხოელი ავტორების პიესებს. პროფ. თეატრები შეიქმნა შკოდერში (1949), კორჩაში (1950), დურესში (1953).

ა-ის თეატრის მოღვაწეები არიან: რეჟისორები ასრ დამს. არტ. პ. სტილუ, ა. პანო და სხვ.; მსახიობები: ასრ სახ. არტ. ლ. კოვაჩი (გარდ. 1963), მ. პონი, ნ. ფრაშერი, ასრ დამს. არტ. მ. ლოგორეცი, ბ. ლევონია (გარდ. 1968), ბ. იმამი და სხვ.; ბევრი ალბ. მსახიობი და რეჟისორი სწავლობდა სსრკ-ში. 1959 ტირანაში შეიქმნა ა-ის მოისის სახ. უმაღლესი თეატრალური სასწავლებელი.

### XVI. კინო

ა-ის კინოს ისტორია იწყება სახალხო რესპ. დამყარების შემდეგ. 1952 დაარსდა კინოსტუდია „ახალი ალბანეთი" (ტირანა). მხატვრულ კინემატოგრაფიაში პირველი ცდა იყო ა-ისა და სსრკ-ის ერთობლივი ნაწარმოები „ალბანეთის სახელოვანი გმირი სკანდერბეგი" (1954, რეჟ. ს. იუტკევიჩი, მთავარ როლებს ასრულებენ ა. ხორავა, ს. ზაქარიაძე). 1958-იდან გამოდის მხატვრული ფილმები („ტანა", „ქარიშხალი" და სხვ.).

ა-ის კინოს ცნობილი მოღვაწეები არიან: რეჟისორები ე. კეკო, ი. პანდო, კ. დამო.

რუკა—იხ. ჩანართი, გვ. 129. ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 224—225.




**ალბანეთი** კავკასიისა, ერთ-ერთი უძველესი ადრინდ. კლასობრივი სახელმწიფო აღმ. ამიერკავკასიაში. მოიცავდა ახლანდ. აზერბ. სსრ ტერიტ. და დაღესტნის ასსრ სამხრ. ნაწილს (მცირე კავკ. მთიანეთიდან და მდ. არაქსისა და მტკვრის ქვემოწელიდან მოკიდებული კავკასიონის ქედის ჩრდ.-აღმ. მონაკვეთამდე და კასპიის ზღვიდან ვიდრე იორ-ალაზნის ქვემოწელამდე ანუ იბერიის სამეფოს საზღვრამდე). „ალბანეთი" (Albania) პირველად IV ს. ბერძნ. წყაროებში იხსენიება. ზოგი მკვლევრის აზრით, კავკ. და ბალკ. ნ.-კ-ის ა-ის სახელწოდებათა დამთხვევა იმით აიხსნება, რომ კავკასია — მცირე აზია — ხმელთაშუა ზღვის სამყაროს უძველესი მოსახლ. ენაზე სიტყვა „ალბ" — „ალპ" მთიანეთს აღნიშნავდა. ძვ. ქართ. წყაროებში „ა." გვხვდება ფორმით „ალვანეთი", სომხურში — „აღვანქ-ი". ა-ის მოსახლ. საკმაოდ მრავალფეროვანი იყო (*ალბანელები*, გარგარელები, გელები, ლეგები, *ჰერები*, სუჯები და სხვ., სულ ანტიკურ ავტორთა ცნობებით, 26 ენაზე მოლაპარაკე ტომი). *ალბანური ენა* იბერიულ-კავკ. ენათა ჯგუფს განეკუთვნებოდა. სოც.-ეკონ. წყობით ალბანური ტომები განვითარების სხვადასხვა საფეხურზე იდგნენ. მოსახლ. ნაწილი მისდევდა მწყემსურ მესაქონლეობას და ნახევრად მომთაბარულ ცხოვრებას, ნაწილი — ინტენსიურ მიწათმოქმედებას. ა-ის დაბლობები დასერილი იყო სარწყავი არხებით, რ-თა ნაშთები დღესაც არის შემორჩენილი; მაღალ დონეზე იდგა მევენახეობა და მებაღეობა; განვითარებული იყო ხელოსნობა, რასაც მოწმობს იალოილუთეფეს, მინგეჩაურის არქეოლ. კულტურები. ალბანელთა წარმართული პანთეონის პირველი ღვთაება იყო მთვარე, რ-ის მთავარი ტაძარი იბერიის საზღვართან მდებარეობდა. გავრცელებული იყო მზის თაყვანისმცემლობაც. ალბანელები პირველად იხსენიებიან გავგამელასთან ბრძოლის დროს აქემენიანთა ლაშქრის შემადგენლობაში (ძვ. წ. 331). ძვ. წ. უკანასკნელ საუკუნეებში ა-ში მიმდინარეობდა პირველყოფილ-თემური წყობილების რღვევა და ყალიბდებოდა ადრინდ. კლასობრივი ურთიერთობები. ძვ. წ. I ს. ა. ადრინდ. კლასობრივი სახელმწიფო იყო (დედაქალაქი *კაბალა*). მისი მეფე *ორისი* სომხ. მეფე ტიგრან II-სა და იბერიის მეფე არტაგთან ერთად იგერიებდა რომის შემოტევას (ლუკულუსის და პომპეუსის ლაშქრობანი, ძვ. წ. 69—67 და 66—65). ამავე ხანებში ა-ის დას. ნაწილი იბერიის პოლიტ. და კულტ. გავლენის სფეროში მოექცა, ხოლო მტკვრის მარჯვენა ნაპირის პროვინციებს სომხ. სახელმწიფო დაეპატრონა. III—V სს. ა-ში ფეოდ. ურთიერთობა ყალიბდებოდა. IV ს-ში სახელმწ. რელიგიად ქრისტიანობა გამოცხადდა. ა-ის ავტოკეფალიურ ქრისტ. ეკლესიას სათავეში ედგა კათალიკოსი. V ს-ში შეიქმნა *ალბანური დამწერლობა*. ჯერ კიდევ III ს-ში ა. სასანიანთა ირანმა დაიმორჩილა. VI ს-ში სასანიანებმა საბოლოოდ გააუქმეს მეფის ხელისუფლება და ა. ირანის პროვინციად აქციეს. მოსახლ. შეუპოვრად ებრძოდა დამპყრობლებს. კავკ. სხვა ხალხებთან ერთად ალბანელები მონაწილეობდნენ *ავარაირის ბრძოლაში* (451). ანტისპარსული სახალხო აჯანყებები ეწყობოდა შემდეგშიც (481—82, 571—72), VI—VII სს. მიჯნაზე ა-ში დაწინაურდა გარდმანის მფლობელთა — მიჰრანიდთა ფეოდ. გვარი, რ-მაც აღადგინა ა-ის დამოუკიდებლობა. ამ მხრივ განსაკუთრებით აღსანიშნავია გარდმანის მთავრის *ჯავანშირის* მმართველობის პერიოდი. ეროვნ.-განმათ. ბრძოლაში ალბანელებს ეხმარებოდნენ ქართველებიც (ადარნასე ქართლის ერისმთავარი).

VII ს. შუა ხანებში ა. არაბებმა დაიპყრეს. ამ პერიოდიდან დაიწყო ა-ის მოსახლ. გამაჰმადიანება. დას. ა. (ჰერეთი, შაკიხი), რ-იც უძველესი დროიდანვე ქართ. კულტურის სფეროში მოექცა, VIII ს. I ნახ-ში ქართველთა ერისმთავარ არჩილის საგამგებლოში შედიოდა. არაბთა სახალიფოს დასუსტებას VIII ს. დასასრულსა და IX ს. დასაწყისში მოჰყვა მის პერიფერიებში დამოუკიდებელი ადრინდ. ფეოდ. სამთავროების წარმოქმნა. ა-ის ტერიტორიაზე ასეთი ერთეულები იყო მტკვრის მარჯვენა სანაპიროზე — არანშაჰების სამთავრო (X ს. ბოლოს არანშაჰიდები შედადიდების დინასტიამ შეცვალა), მტკვრის მარცხენა სანაპიროზე — შირვანი (შირვანშაჰ მაზიადიდების დინასტია), გარდა ამისა, დარუბანდი (ჰაშიმიდების დინასტია) და ჰერეთი, რ-იც ფაქტობრივად ქართ. სამთავრო იყო და ბაგრატიონთა დინასტია ედგა სათავეში. XI ს-ში ამიერკავკასია თურქ-სელჩუკებმა დაიპყრეს და მასობრივად დასახლდნენ ა-ის ტერიტორიაზე, რასაც ადგილ. მოსახლეობასთან ასიმილაცია მოჰყვა. ა-ის მოსახლ. ერთმა ნაწილმა აზერბ. ხალხის ჩამოყალიბებაში მიიღო მონაწილეობა, მეორე ნაწილი კი კახელებს, მთიანი ყარაბაღის სომხებსა და დაღესტნის მოსახლ. შეერწყა.

*ლიტ.*: ბერძენიშვილი ნ., აღმოსავლეთ კახეთის წარსულიდან, მის წგნ.: საქართველოს ისტორიის საკითხები, წგნ. 3, თბ., 1966; მუსხელიშვილი დ., ციხე-ქალაქი უჯარმა, თბ., 1966; პაპუაშვილი თ., ჰერეთის ისტორიის საკითხები, თბ , 1970; Вопросы истории Кавказской Албании. Сб. ст., Баку, 1962; История агван Моисея Каганкатваци, пер. с арм., СПб., 1861; История Азербайджана, т. 1, Баку, 1958.

**ალბანეთის ანტიფაშისტური ეროვნულ-განმათავისუფლებელი საბჭო,** იხ. *ალბანეთი,* ისტ. ნარკვევი.

**ალბანეთის კომუნისტური პარტია,** იხ. *ალბანეთის შრომის პარტია.*

**ალბანეთის შრომის პარტია** (აშპ; Partia e Punës e Shqipërisë, 1948-მდე ალბანეთის კომუნისტური პარტია — აკპ), დაარსდა 1941 წ. 8 ნოემბ. ქ. ტირანაში, 30-იან წწ. აღმოცენებული კომუნისტური ჯგუფების (ქ-ების ტირანის, კორჩის, შკოდერისა და სხვ.) გაერთიანების შედეგად. 1942 სექტ. აკპ-ის ხელმძღვანელობით შეიქმნა ეროვნ.-განმათ. ფრონტი (1945-იდან — დემოკრ. ფრონტი). 1943 მარტში ლაბინოტში შედგა აკპ-ის I სრულიად ალბანეთის კონფერენცია, რ-მაც მიზნად დაისახა

ფაშისტი ოკუპანტებისა და ალბ. რეაქციონერების წინააღმდეგ ბრძოლის გაძლიერება აკპ-ის ხელმძღვანელობით შეიქმნა ეროვნ.-განმათ. არმია (1943, ივლ.), რ-მაც მთლიანად გაათავისუფლა ალბანეთი ფაშისტური ოკუპაციისაგან (1944 ნოემბ.) და სახალხო ხელისუფლება დაამყარა. ალბ. პატრიოტებს ამ ბრძოლაში ზურგს უმაგრებდა საბჭ. ჯარის ძლევამოსილი ომი ფაშისტური კოალიციის წინააღმდეგ. აკპ-ის I ყრილობამ (1948 ნოემბ.) დასახა ალბანეთის ეკონ. და კულტ. განვითარების ამოცანები, პარტიას შეუცვალა სახელწოდება (უწოდა აშპ) და დაამტკიცა მისი წესდება. II ყრილობამ (1952 მარტი-აპრ.) მიიღო სახ. მეურნ. განვითარების I ხუთწლიანი გეგმა (1951—55), III ყრილობამ (1956 მაისი-ივნ.) — II ხუთწლ. გეგმის (1956—60) დირექტივები. IV ყრილობამ (1961 თებ.) დაამტკიცა III ხუთწლ. გეგმის (1961—65) დირექტივები; V ყრილობამ (1966 ნოემბ.) IV ხუთწლიანი გეგმის (1966—70) დირექტივები. III—V ყრილობებმა ცვლილებები შეიტანა პარტიის წესდებაში. აშპ-ის დელეგაცია მონაწილეობდა კომუნისტური და მუშათა პარტიების თათბირებში 1957 და 1960. 1960-იდან აშპ-ის ხელმძღვანელობამ უარი განაცხადა მარქსისტულ-ლენინურ პარტიებთან თანამშრომლობაზე და სოციალ. თანამეგობრობისა და საერთაშ. კომუნისტური მოძრაობის გათიშვის გზას დაადგა.

აშპ-ის უმაღლესი ორგანოა ყრილობა, რ-იც ირჩევს ცკ-ს და ცენტრ. საკონტროლო და სარევიზიო კომისიებს. პლენუმებს შორის მუშაობის ხელმძღვანელობისათვის ცკ ირჩევს პოლიტბიუროს, ხოლო პარტიის მიმდინარე მუშაობის ხელმძღვანელობისათვის — სამდივნოს. აშპ-ის ცკ-ს პირველი მდივანია ენვერ ხოჯა. აშპ-ში დაახლ. 90 ათ. წევრი და წევრობის კანდიდატი ირიცხება (1973). აშპ-ის ორგანოებია: გაზ. „ზერი ი პოპულიტი“ („Zëri i Popullit“) და თეორ. ჟურნ. „რუგა ე პარტისე“ („Rruga e Partisë“).

**ალბანელები** (საკ. სახელწოდ. — shqiptar, შქიპტარი), ერი, ალბანეთის ძირითადი მოსახლეობა. საერთო რაოდ. 3 მლნ. მეტი. მათგან 1855 ათ. თვით ალბანეთში ცხოვრობს (1966), დაახლ. 1 მლნ. იუგოსლავიაში, 100—150 ათ. იტალიაში, რამდენიმე ათასი საბერძნეთსა და სსრკ-ში; მცირე რაოდენობით ცხოვრობენ აგრეთვე თურქეთში, ბულგარეთსა და რუმინეთში. ა-ის ეთნოგენეზის შესახებ სხვადასხვა აზრი არსებობს. მეცნიერთა ერთ ნაწილს (მ. შ. ალბანელებს) მათ წინაპრებად ილირიელები მიაჩნია, მეორე ნაწილს — თრაკიელები. ალბანეთში, განსაკუთრებით მის ჩრდ. და აღმ. ნაწილში, ჭარბობს ბრაქიკეფალური ადრიატიკული ანთროპოლ. ტიპი. მორწმუნე ა-ის 71% მაჰმადიანია, 19% — მართლმადიდებელი ქრისტიანი, 10% — კათოლიკე. *ალბანური ენა* ინდოევროპულ ენათა ოჯახის ერთ-ერთი დამოუკიდებელი შტოა. რთულ ისტ. ვითარებაში ა-მა თავიდან აიცილეს რომანიზაციის, ელინიზაციის, გათურქების საფრთხე და შემოინახეს ეროვნ. ყოფისა და კულტ. სპეციფ. ნიშნები.

ალბანეთის ისტ. განვითარება შეაფერხა ოსმალეთის ხანგრძლივმა ბატონობამ (XV ს. მიწურული — 1912); დაირღვა ოლქებს შორის სამეურნეო კავშირი, გაღრმავდა სხვაობა დიალექტებს შორის. ძვ. ეთნონიმი „ალბანელები“ თანდათან გამოდევნა ახალმა — „შკიპტარმა“. ამით უცხოელისაგან განასხვავებდნენ ალბანურად, ე. ი. შკიპის ენაზე მეტყველს. XVIII—XIX სს. მიჯნაზე წარმოიქმნა ალბ. ოლქებისა და მათ ბინადართა 2 უმთავრესი სახელწოდება: „ტოსკერია“ და „ტოსკები“ სამხრეთში, „გეგერია“ და„ „გეგები“ — ჩრდილოეთში. XIX ს. შუაწლებში, როდესაც ჩაისახა კაპიტალ. ურთიერთობანი, გაძლიერდა ა-ის ბრძოლა ეროვნ. თვითგამორკვევისათვის.

ა-ის ნახევარზე მეტი სოფლად ცხოვრობს. მათი მეურნ. ტრად. ფორმებია მომთაბარე მესაქონლეობა და მიწათმოქმედება; გარდა ამისა, მევენახეობა-მეღვინეობა, მებაღეობა, მეფუტკრეობა, მეაბრეშუმეობა. ა. მისდევდნენ ხელოსნობასაც: ქსოვდნენ ფარდაგ-ხალიჩებს, ამუშავებდნენ ხესა და ლითონს. სოფლად გავრცელებული იყო მოწნული, თიხით შელესილი და ისლით დახურული სახლები. მეტად თავისებურია ხალხ. ტანსაცმელი, რ-საც ისინი XX ს-მდე იცვამდნენ. სახალხო რევ. გამარჯვებამ (1944) განამტკიცა ა-ის ეროვნ. მთლიანობა. სოციალ. გარდაქმნებთან ერთად იცვლება ა-ის კულტ. სახე და ყოფა-ცხოვრების ტრად. ფორმები.

*ლიტ.*: Очерки общей этнографии. Зарубежная Европа, М., 1966; Nopcsa F. B., Albanien. Trachten und Geräte Nordalbaniens, B. — Lpz., 1925.

**ალბანელები** კავკასიისა, დას. კასპიისპირეთის ბინადარი უძველესი ტომი, კავკასიის ალბანეთის ძირითადი მოსახლეობა. ლაპარაკობდნენ *ალბანურ ენაზე*. ჰქონდათ საკუთარი დამწერლობა (იხ. *ალბანური დამწერლობა*). თავდაპირველად წარმართები იყვნენ (მთვარისა და მზის თაყვანისმცემლები), IV ს-ში ქრისტიანობა მიიღეს. სტრაბონის თქმით, ა. თვალადნი და ახოვანნი ყოფილან. რომაელი სამხ. მემატიანის იულიუს სოლინუსის მიხედვით, ქერა თმა და ნაცრისფერი თვალები ჰქონიათ. XI ს-თვის ა. გაითქვიფნენ თურქული მოდგმის ტომებსა და მეზობელ ხალხებში იხ. აგრეთვე *ალბანეთი* კავკასიისა.

**ალბანური დამწერლობა,** კავკასიის ალბანელთა დამწერლობა. ფონეტიკური ხასიათისაა, შედგება 52 ნიშნისაგან. ტექსტი იწერება მარცხნიდან მარჯვნივ. ა. დ-ის ძიება დაიწყო (და უშედეგოდ დამთავრდა) XIX ს-ში. 1937 ილ. აბულაძემ XV ს. სომხ. ხელნაწერთა ეჩმიაძინის ფონდში უძველეს ანბანთა ცხრილში აღმოაჩინა ალბ. ანბანი, რ-საც დაწერილობის მიხედვით IX—X სს. აკუთვნებენ. ანბანს სომხ. ტრანსლიტერაციით მიწერილი აქვს თითოეული ასოს სახელწოდება, რაც იძლევა გასაღებს შესაბამის ბგერათა (ფონემათა) რაობის დასადგენად. ვარაუდობენ (ა. შანიძე და სხვ.), რომ ა. დ. უნდა მომდინარეობდეს ბერძნ. ანბანის პრინციპზე ორიენტირებული არამეული დამწერლობის ერთ-ერთი სახეობიდან. ტიპოლოგიურად უახლოვდება ქართ. და სომხ. დამწერლობებს, ხოლო ანბანის რიგით განსხვავებულია მათგან. 1948—1954 მინგეჩაურში (აზერბ. სსრ) აღმოჩენილი ქვისა და თიხის ფილებზე (კარნიზი, საბაზმე, ჯვრის ბაზისი და სხვ.) ამოკვეთილი მრგლოვანი წარწერებიც (დაახლ. VI ს.) მიჩნეულია ალბანურად, თუმცა ამ ფრაგმენტული და დეფექტური წარწერების ზოგი ასო არ ემთხვევა ალბ. ანბანისას.

*ლიტ.*: Абуладзе И. В., К открытию алфавита кавказских албанцев, «ენიმკის მოამბე», 1938, ტ. 4, ნაკვ. 1; მისივე, Новое сведение о существовании письменности у кавказских албанцев, «Сообщения Груз. филиала АН СССР», 1940, т. 1, № 4; Шанидзе А. Г., Новооткрытый алфавит кавказских албанцев и его значение для науки, «ენიმკის მოამბე», 1938, ტ. 4, ნაკვ. 1; მისივე, Язык и письмо кавказских албанцев, «საქ. სსრ მეცნ. აკადემიის საზ. მეცნ. განყ-ბის მოამბე», 1960, № 1. *ე. ჯეირანაშვილი.*

**ალბანური ენა** (ბალკ.), ალბანეთის სახალხო რესპ. სახელმწ. ენა. ალბანურენოვანი მოსახლ. არის აგრეთვე იუგოსლავიაში, საბერძნეთსა და იტალიაში. ა. ე-ზე ლაპარაკობს დაახლ. 3 მლნ. კაცი. აქვს ორი დიალექტი — გეგური (ჩრდილოური) და ტოსკური (სამხრეთული). ალბ. ლიტ-რის ჩასახვისთანავე (XV ს.) ორივე დიალექტზე პარალელურად ვითარდებოდა სალიტ. ენა. ამჟამად უპირატესობა ტოსკურმა დიალექტმა მოიპოვა (სკოლა, პრესა, რადიომაუწყებლობა). ალბ. ანბანი ლათინურ გრაფიკას ეფუძნება. ა. ე. განეკუთვნება ინდოევრ. ენათა ოჯახს და ქმნის განცალკევებულ შტოს. ვარაუდობენ, რომ იგი ერთ-ერთი პალეობალკანური ენის — ილირიულის ან თრაკიულის უშუალო გაგრძელებაა. უცხოენოვან (ლათ., ძვ. და ახ. ბერძნ., თურქ., სამხრ. სლავ. ენები) ნასესხობათა სიმრავლის მიუხედავად, ა. ე-ის ლექსიკაში დაცულია საერთო ინდოევროპული წარმომავლობის ძირები.

*ლიტ.*: Десницкая А. В., Албанский язык и его диалекты, Л., 1968.

| | | | | | |
|---|---|---|---|---|---|
| 𐔰 | ალთ | ა | 𐕊 | ჭი | ჭ |
| 𐔱 | ვოდეთ | ვ | 𐕋 | ჩაჲ | ჩ |
| 𐔲 | ზიმ | ზ | 𐕌 | მაკ | მ |
| 𐔳 | დაჳ | დ | 𐕍 | კარ | კ |
| 𐔴 | ებ | ე | 𐕎 | ნუუ | ნ |
| 𐔵 | ზარლ | ზ | 𐕏 | ჯაჲ | ჯ |
| 𐔶 | ენ | ე | 𐕐 | მაქ | მ |
| 𐔷 | ჟილ | ჟ | 𐕑 | ჯაჲნ | ჯ |
| 𐔸 | თას | თ | 𐕒 | უნ | უ |
| 𐔹 | ჭა | ჭ | 𐕓 | ჴაჲ | ჴ |
| 𐔺 | ჲუდ | ჲ | 𐕔 | ხამ | ხ |
| 𐔻 | ჟა | ჟ | 𐕕 | ძაჲ | ძ |
| 𐔼 | ირბ | ი | 𐕖 | ჩაჳ | ჩ |
| 𐔽 | შა | შ | 𐕗 | პენ | პ |
| 𐔾 | ლან | ლ | 𐕘 | ფეს | ფ |
| 𐔿 | ინა | ი | 𐕙 | კაჳ | კ |
| 𐕀 | ხენ | ხ | 𐕚 | სეკ | ს |
| 𐕁 | დან | დ | 𐕛 | ვეზ | ვ |
| 𐕂 | ჭარ | ჭ | 𐕜 | ჳივრ | ჳ |
| 𐕃 | ზოხ | ზ | 𐕝 | სოჲ | ს |
| 𐕄 | კარ | კ | 𐕞 | იონ | ი |
| 𐕅 | ლიჳ | ლ | 𐕟 | ნაჳ | ნ |
| 𐕆 | ჰეჳ | ჰ | 𐕠 | ცაჲნ | ც |
| 𐕇 | პაჲ | პ | 𐕡 | ჲაჲჳ | ჲ |
| 𐕈 | არ | ა | 𐕢 | ფივრ | ფ |
| 𐕉 | ცოჲ | ც | 𐕣 | ქივრ | ქ |

ალბანური დამწერლობა.

**ალბანური ენა** (კავკ.), კავკასიის ალბანელთა (იხ. *ალბანელები* კავკასიისა) სალიტერატურო ენა. დოკუმენტირებულია აზერბ. სსრ დასავლეთ რ-ნებში ნაპოვნ მცირერიცხოვან ფრაგმენტულ წარწერებში. ზოგი მეცნიერის აზრით, ა. ე. უნდა იყოს თანამედროვე *უდიური ენის* (ა. შანიძე) ან მისი ახლომონათესავე მთის კავკ. ენების (წახური, მუხადური ანუ რუთურული, აღულური, ლეზგიური, ბუდუხური, ჯეკურ-კრიწული...) წინაპარი ენა. ამ ვარაუდის საფუძველს იძლევა ალბ. ანბანის ასოთა (იხ. *ალბანური დამწერლობა*) და უდიური ენის ბგერათა რაოდენობის ფარდობა, მორფოლ. და ლექსიკური, აგრეთვე ისტ.-ეთნოგრ. მონაცემები და უძველესი წერილობითი წყაროები.

*ლიტ.*: ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორიის შესავალი, წგნ. 2— ქართული და კავკასიური ენების თავდაპირველი ბუნება და ნათესაობა, თბ., 1937; А б у л а д з е И. В., Новое сведение о существовании письменности у кавказских албанцев, «Сообщения Груз. филиала АН СССР», 1940, т. 1, № 4; Т р е в е р К. В., Очерки по истории и культуре Кавказской Албании (IV в. до н. э. — VII в. н. э.), М.—Л., 1959; Ш а н и д з е А. Г., Язык и письмо кавказских албанцев, «საქ. სსრ მეცნ. აკადემიის საზ. მეცნ. განყ-ბის მოამბე», 1960, № 1; D u m é z i l G., Une chrétienté disparue. Les Albaniéns du Caucase, «Mélanges asiatiques», Années 1940—41.

*ე. ჯეირანაშვილი.*

**ალბასეტე** (Albacete), ქალაქი ესპანეთში (მურსია, მესეტის ზეგნის სამხრ.-აღმ. ნაწილი). ალბასეტეს პროვ. ადმ. ცენტრი. 75,9 ათ. მცხ. (1968). სას.-სამ. რ-ნის ცენტრი (მევენახეობა, მარცვლეული კულტურები). ქიმ., ცემენტის, ტყავის, კვების (წისქვილები, ხორცსაკონსერვო, ღვინის საწარმოები) მრეწვ., ალფისა და ზაფრანის გადამუშავება. ლითონის ნაკეთობათა და იარაღის წარმოება.



ალბატროსი.

**ალბატროსისებრნი** (Diomedeidae), ოკეანის ფრინველების ოჯახი *ქარიშხალასნაირთა* რიგისა. ზოგი სახეობა 1 *მ*-მდე სიგრძისაა, ფრთების შლილი კი 4,25 *მ* აღწევს. აქვთ წვეროკაუჭიანი ნისკარტი, მილისებრი ნესტოები, ვიწრო ფრთები. აერთიანებს 2 გვარს, 14 სახეობას. ფრენენ ლივლივით. ხმელეთზე მხოლოდ გამრავლების პერიოდში გამოდიან, ბუდეს მიწაზე იკეთებენ, დებენ თითო კვერცხს. კრუხად დედალთან ერთად მამალიც ჯდება. მართვე ბუდეში რჩება 6 თვემდე. ა. უხერხემლო ცხოველებით და თევზებით იკვებებიან. ბინადრობენ უმეტესად სამხრ. ნახევარსფეროში. სსრკ-ში მიგრაციის დროს წყნარ ოკეანესა და ბერინგის ზღვაში გვხვდება შავფეხა, იშვიათად თეთრზურგა, კამჩატკის სანაპიროებთან კი — შავზურგა ალბატროსები.

*მ. კუტუბიძე.*

**ალბედო** (გვიანდ. ლათ. albedo<ლათ. albus — თეთრი), რაიმე სხეულის ზედაპირიდან არეკლილი სხივური ნაკადის ფარდობა მასზე დაცემულ სხივურ ნაკადთან. ა. ახასიათებს სხეულის ზედაპირის არეკვლის უნარს: იდეალურად გამბნევი ზედაპირის ა. ერთის ტოლია, ხოლო *აბსოლუტურად შავი სხეულისა* — ნულის. ასტრონომიაში ა-ს იყენებენ პლანეტებისა და მათი თანამგზავრების ფიზ. დახასიათებისათვის. მაგ., ციური სხეულის ა-ს შეპირისპირებით დედამიწის ლანდშაფტებისა და სხვადასხვა ნივთიერების ა-თან შეიძლება გამოვიტანოთ დასკვნა ამ სხეულების ზედაპირისა და ატმოსფეროს ბუნების შესახებ. უმრავლეს შემთხვევაში მაღალი ა. მიუთითებს მკვრივი ღრუბლოვანი ატმოსფეროს არსებობაზე, დაბალი კი — კლდოვანი მუქი ზედაპირის არსებობასა და ატმოსფეროს უქონლობაზე. ა-ს ზომავენ სპეც. ხელსაწყოთი — ალბედომეტრით და ჩვეულებრივ პროცენტობით გამოსახავენ. მაგ., მთვარის ა. უდრის 0,07-ს, მარსისა — 0,15-ს; ვენერასი — 0,59-ს. დედამიწის ა. იცვლება 0,03-იდან (წყლის ზედაპირი) 0,9-მდე (ფიფქი თოვლი). ბალახით დაფარული ზედაპირის ა. საშუალოდ 0,22—0,25-ს უდრის, ვენახისა — 0,18—0,20-ს, ჩაის მწვანე ფოთლებისა — 0,24—0,26-ს, სიმინდისა — 0,18-ს, ტყის მასივისა — 0,14—0,17-ს, წყლის ზედაპირისა — 0,03—0,1-ს, ფიფქი თოვლისა — 0,8—0,9-ს და ა. შ.

*ლიტ.*: Ш а р о н о в В. В., Природа планет, М., 1958.

**ალბენისი** (Albeniz) ისააკ მანუელ ფრანსისკო (29. V. 1860, კამპროდონი, კატალონია, — 18. V. 1909, კამბო-ლე-ბენი, საფრ. პირენე), ესპანელი კომპოზიტორი და პიანისტი, ახალი ესპ. მუსიკის ფუძემდებელი. კონცერტებს მართავდა ევრ. სხვადასხვა ქვეყნებში, ამერიკაში. მისი თვითმყოფი ნიჭის ჩამოყალიბებაში დიდი როლი ითამაშა ფ. ლისტმა. ა. 1894-იდან ცხოვრობდა პარიზში. დაახლოებული იყო კ. *დებიუსისთან,* რამაც განაპირობა იმპრესიონიზმის ერთგვარი გავლენა მის შემოქმედებაზე.

ა. ერთ-ერთი პირველი ესპ. კომპოზიტორია, რ-მაც თავის შემოქმედებას საფუძვლად დაუდო ესპ. ხალხური მუსიკა, მისი საცეკვაო რიტმები და ინტონაციები. ა-ის ნაწარმოებებს შორის აღსანიშნავია სიმფ. სიუიტა „კატალონია“ (1899), სარსუელა „წმინდა ანტონიუსი“ (დაიდგა 1894, მადრიდი), ოპერა „ჰენრი კლიფორდი“ (დაიდგა 1895, ბარსელონა) და განსაკუთრებით კი საფორტეპიანო თხზულებები: „ესპანეთი“ (1890), „ორი ესპანური ცეკვა“, „იბერია“ (1905—09) და სხვ.

**ალბერდი** (Alberdi) ხუან ბაუტისტა (29. VIII. 1810, ტუკუმანი, — 18. VI. 1884, პარიზი), არგენტინის პოლიტ. მოღვაწე. იურისტი და ისტორიკოსი. საიდუმლო საზ-ბა „ახალგაზრდა არგენტინის“ ერთ-ერთი დამაარსებელი (1838, ბუენოს-აირესი). 1839—52 ემიგრაციაში იმყოფებოდა. როსასის დიქტატურის დამხობის შემდეგ (1852) დიდხანს იყო დიპლ. სამსახურში. თავისი დემოკრატიული იდეები ა-მ ჩამოაყალიბა ნაშრომში „არგენტინის რესპუბლიკის პოლიტიკური ორგანიზაციის საფუძვლები და ამოსავალი დებულებები“ (1852). სურდა არგენტინა ფედერ. დემოკრ. რესპუბლიკად გადაექცია. წიგნში „ომის დანაშაული“ მან დაგმო სახელმწიფოთა ურთიერთობაში ძალმომრეობის და აგრესიის პრინციპები. ომი სისხლის სამართლის დანაშაულად გამოაცხადა და წამოაყენა თეზისი მთავრობათა პასუხისმგებლობის შესახებ ომის გაჩაღებისათვის. ა-მ გააკრიტიკა *„მონროს დოქტრინა“* და აშშ-ის საგარეო პოლიტიკა მცირე და სუსტად განვითარებული სახელმწიფოების მიმართ. ა-ს გამოთქმული აქვს მოსაზრებები მომავალ საზ-ბაში შრომის ადგილის შესახებ, აგრეთვე კაპიტალიზმის დროს ეკონ. კრიზისების გარდაუვალობის თაობაზე და სხვ.; ამავე დროს, როგორც არგენტ. ბურჟ. იდეოლოგი, იგი იცავდა წარმოების საშუალებებზე კერძო საკუთრების პრინციპს. მიუხედავად მერყეობისა და წინააღმდეგობრივი შეხედულებებისა, ა. არგენტინაში რევ.-დემოკრ. მოძრაობის ერთ-ერთი წინამორბედი იყო.

**ალბერი** (Albert) ეჟენ დ' (10. IV. 1864, გლაზგო, — 3. III. 1932, რიგა), კომპოზიტორი და პიანისტი, წარმოშობით ფრანგი. სწავლობდა ლონდონში ე. პაუერთან, ვენაში — ჰ. რიხტერთან და ვაიმარში — ფ. ლისტთან. მისი მრავალრიცხოვანი ოპერები მსუბუქი და მელოდიურია. განსაკუთრებით ცნობილია ოპერა „ველი“ (დაიდგა 1905 პრაღაში), რ-შიც იტალ. *ვერიზმის* პრინციპები გერმ. ნიადაგზეა გადმოტანილი. ა-ს დაწერილი აქვს აგრეთვე სიმფონია, 2 კონცერტი ფორტეპიანოსათვის ორკესტრთან ერთად, 2 სიმებიანი კვარტეტი, სიმფ. უვერტიურები და სხვ.; როგორც პიანისტმა კონცერტებით მოიარა ევროპა და ამერიკა. არაერთხელ იყო რუსეთში.

**ალბერტა** (Alberta), პროვინცია სამხრ.-დას. კანადაში. უკავია კორდილიერის მთისწინეთი და ბორცვიანი ზეგანი (800 — 1200 *მ*). ფართ. 661 ათ. *კმ*². მოსახლ. 1,6 მლნ. კაცი (1971), მ. შ. ქალაქისა დაახლ. 70%-ს შეადგენს. ადმ. ც. — ქ. ედმონტონი. ა-ის წილად მოდის კანადის მარცვლეულის წარმოების დაახლ. 1/4 და შაქრის ჭარხლის მოსავლის 2/5-ზე მეტი. სას.-სამ. ფართ. 18,8 მლნ. *ჰა*. განვითარებულია საძოვრული მეცხოველეობა (დაახლ. 2 მლნ. სული მსხვ. რქ. საქონელი). ა-ში მოიპოვებენ ნავთობს (დაახლ. 30 მლნ. *ტ* წელიწადში) და აირს (დაახლ. 27 მლრდ. *მ*³), რაც შეადგენს კანადის საერთო მოპოვების დიდ ნაწილს. ნავთობის მთავარი საბადოებია პემბინა, ლედიუკი, რეინბოუ და რედუოტერი. აირის საბადოები კონცენტრირებულია ძირითადად სამხრ. ნაწილში. განვითარებულია ნავთობგადასამუშ., ნავთობქიმ., კვების (უმთავრესად სახორცე-სარძეო და საწისქვილე) მრეწვ.; სამრეწვ. ცენტრებია ედმონტონი, კალგარი, ფორტ-სასკაჩევანი, მედისინ-ჰატი და სხვ., გაყვანილია ნავთობსადენები (ედმონტონ — ტორონტო, ედმონტონ — ვანკუვერი) და აირსადენები.

**ალბერტა**

ნავთობის მთავარი საბადოები

- პემბინა
- ლედიუკი
- რეინბოუ
- რედუოტერი

სამრეწველო ცენტრები

- ედმონტონი
- კალგარი
- ფორტ-სასკაჩევანი
- მედისონ-ჰატი

**ალბერტ დიდი,** ა ლ ბ ე რ ტ ფ ო ნ ბ ო ლ შ ტ ე დ ტ ი (Albertus Magnus, Albert von Bollstädt) (დაახლ. 1193 და 1207 შორის, — 15. XI. 1280, კელნი), გერმ. ფილოსოფოსი, თეოლოგი და ბუნებისმეტყველი; ორთოდოქსალური *სქოლასტიკის* წარმომადგენელი, დომინიკელთა ორდენის წევრი (1223). სწავლობდა პადუასა და ბოლონიაში. მასწავლებლობდა პარიზში, აგრეთვე კელნსა და სხვ. გერმ. ქალაქებში. ა. დ-მა არისტოტელეს თხზულებათა თავისეული კომენტარების მიხედვით და არისტოტელეს ფილოსოფიისავე საფუძველზე შექმნა კათოლ. ღვთისმეტყველების ერთიანი სისტემა. იგი დიდად აფასებდა იბნ სინას და მის პოპულარიზაციას ეწეოდა. მის შრომებში იგრძნობა აგრეთვე ავგუსტინეს ნეოპლატონიზმისა და ბოეთიუსის გავლენა. ა. დ. ებრძოდა სქოლასტ. ფილოსოფიისაგან ყოველგვარ გადახრას, განსაკუთრებით ავეროიზმს. არისტოტელეს შრომების მსგავსად მისი შრომებიც სამ ჯგუფად იყოფა: ლოგიკა, ფიზიკა, ეთიკა. ა. დ-ის აზრით მეცნიერებას თეოლოგიისაგან დამოუკიდებელი არსებობის უფლება აქვს და მისი მთავარი მეთოდი მოვლენებზე დაკვირვებაა. ა. დ-ს ეკუთვნის მრავალი საბუნებისმეტყველო ნაშრომი. მან გავლენა მოახდინა როგორც თავის თანამედროვე, ისე შემდგომი დროის ფილოსოფოსებზე, მაგ., მისი მოწაფე და მიმდევარი იყო თომა აკვინელი.

*თხზ.*: Opera omnia, t.1—38, P., 1890—99.

*ლიტ.*: Т р а х т е н б е р г О. В., Очерки по истории зап.-европ. ср.-век. философии, М., 1957, с. 101—103; L i e r t z R., Albert der Große, Münster, 1948.

**ალბერტი** (Alberti) ლეონ ბატისტა (18. II. 1404, გენუა, — 25. IV. 1472, რომი), იტალიელი სწავლული, არქიტექტორი, მწერალი, ხელოვნებათმცოდნე და მუსიკოსი. ჰუმანიტარული განათლება მიიღო პადუაში. ბოლონიაში შეისწავლა



ლ. ბ. ალბერტი. რუჩელაის სასახლე ფლორენციაში. 1446—51. ლ. ალბერტის გეგმის მიხედვით ააგო ბ. როსელინომ.

სამართალი. შემდეგ ცხოვრობდა ფლორენციასა და რომში. მისი თხზულება „ათი წიგნი ხუროთმოძღვრების შესახებ“ (გამოქვეყნდა 1485, ლათ. ენაზე) განაზოგადებს იმდროინდელი არქიტექტურის მიღწევებს. აქვს აგრეთვე ტრაქტატები ქანდაკების, ფერწერისა და ხუროთმოძღვრების შესახებ. 1426 ლათ. ენაზე დაწერა კომედია „დიდების მოყვარული“, სატირა „მომი“ (1443—1450 შორის); იტალ. ენაზე დაწერილ თხზულებაში „ოჯახის შესახებ“ (წგნ. 1—4, 1437—41) იგი ხატავს სამაგალითო ოჯახსა და ჰარმონიული ადამიანის იდეალს. ხუროთმოძღვრებაში ა. მიმართავდა თამამ ექსპერიმენტებს. რუჩელაის სასახლეში (ფლორენცია, 1446—1451, აგებულია ბ. როსელინოს მიერ ა-ის გეგმის მიხედვით) ფასადი პირველად არის დანაწევრებული სხვადასხვა ორდერის პილასტრების სამი იარუსით, ეს პილასტრები კედელთან ერთად აღიქმება როგორც შენობის კონსტრ. საფუძველი. სანტა-მარია ნოველას (1456—70) ეკლესიის ფასადის გადაკეთებისას ა-მ მოსაპირკეთებლად გამოიყენა ინკრუსტაციული სტილის ტრადიციები და პირველმა შემოიტანა ვოლუტები ფასადის ცენტრ. და გვერდითი, უფრო დაბალი, ნაწილების შესაერთებლად. ა-ის ნამუშევრებიდან აღსანიშნავია მისი გეგმით აგებული ეკლესიები: სან-ფრანჩესკო რიმინიში (1447—68, გადაკეთებულია გოტიკური ტაძრიდან), სან-სებასტიანო (1460) და სანტ-ანდრეა (1472—94) მანტუაში. ა-ის შემოქმედებას არსებითი მნიშვნელობა ჰქონდა რენესანსის იდეების განმტკიცებისა და განსაკუთრებით ხუროთმოძღვრების განვითარებისათვის.

*თხზ.*: Десять книг о зодчестве, под общей ред. А. Г. Габричевского, т. 1—2, М., 1935—37.

*ლიტ.*: Бартенев И. А., Зодчие итальянского ренессанса, [Л.], 1936.

**ალბერტი** (Alberti) რაფაელ (დ. 16. XII. 1902, პუერტო-დე-სანტა-მარია, კადისის პროვ.), ესპ. პოეტი; კომუნისტი. აქტიურად მონაწილეობდა ესპ. ხალხის ეროვნ.-რევ. ომში (1936—39). რესპ. დამარცხების შემდეგ არგენტინაში გადაიხვეწა. ამჟამად ცხოვრობს რომში. ა-ის, ისე როგორც მისი მეგობრისა და თანამებრძოლის ფ. გარსია ლორკას, შემოქმედებაზე კეთილისმყოფელი გავლენა მოახდინა ესპ. პოეტების ა. მაჩადო-ი-რუისის და ხ. რ. *ხიმენესის* პოეზიამ. ა-ის ლექსი მკითხველს ხიბლავს მუსიკალობითა და რიტმული მრავალფეროვნებით, უნაზეს ლირიზმს ორგანულად ერწყმის როგორც ნოსტალგიის მოტივი, ისე თავისუფლებისათვის ბრძოლისაკენ მგზნებარე მოწოდება. ა-ის უმთავრესი პოეტური კრებულებია: „ანგელოზთათვის“ (1927), „ქადაგებანი და სახლები“ (1930), „მიხაკსა და დაშნას შორის“ (1941), „ზღვის მოქცევა“ (1944), „პარანის ბალადები და სიმღერები“ (1954); აღსანიშნავია აგრეთვე ლექსების ციკლი „ესპანელი გლეხები“, რ-იც მოგვიანებით შევიდა კრებულში „ლოზუნგები“ (1933). ესპ. რევ. პერიოდის ლექსები თავმოყრილია კრებულებში „პოეტი ქუჩაში“ (1936) და „გარდატეხის ჟამს“ (1937). ა. ცნობილია აგრეთვე როგორც მხატვარი, დრამატურგი და მემუარისტი. 1964 ა-ს მიენიჭა საერთაშორისო ლენინური პრემია „ხალხთა შორის მშვიდობის განმტკიცებისთვის“.

*თხზ.*: La arboleda perdida. Libros I y II de Memorias, B. Aires, 1959; Poesia (1924—1944), B, Aires, [1946]; Испанские крестьяне (Эстремадура). Стихотворения М., 1934; Стихи, М.—Л., 1963.

**ალბერტი** (Albert), ტექტონ. წარმოშობის ტბა აღმ. აფრიკაში, უგანდისა და ზაირის რესპუბლიკის საზღვარზე. ფართ. 5,6 ათ. *კმ*², სიღრმე 58-*მ*-მდე. ა-ში ჩაედინება მდ-ები სემლიკი და ვიქტორია-ნილოსი, გამოედინება ალბერტ-ნილოსი. უხვადაა თევზი (ნილოსის ქორჭილა). მთავარი ნავსადგურებია ბუტიაბა (უგანდა), კასენი (ზაირის რესპუბლიკა). ა. აღმოაჩინა 1864 ინგლ. ს. ბეიკერმა. სახელი ეწოდა ინგლ. დედოფალ ვიქტორიას მეუღლის პატივსაცემად.

**ალბერტინა** (Albertina), გრაფიკულ ნაწარმოებთა უმდიდრესი კოლექცია ვენაში (35 ათ. ნახატი, მინიატიურები, მილიონზე მეტი გრავიურა, ლითოგრაფია და პლაკატი); დაცულია რაფაელის, ა. დიურერის, რუბენსის, რემბრანდტის და სხვ. ცნობილი მხატვრების შედევრები. შეიქმნა 1776, როგორც ავსტრიის ჰერცოგ ალბერტ საქსონელის კერძო კოლექცია, რ-იც 1920 გაერთიანდა ვენის უნ-ტის გრავიურის კაბინეტთან.

**ალბერტოს სტატუტი,** პიემონტის სტატუტი, სარდინიის სამეფოს კონსტიტუციის სახელწოდება. გამოაქვეყნა სარდინიის მეფე *კარლო ალბერტომ* 1848 წ. 4 მარტს. იტალ. სახელმწიფოების ერთ-ერთი პირველი კონსტიტუცია, რომელიც *იტალიის რევოლუციის* (1848—49) დროს მასების ძლიერი ზემოქმედების შედეგად მიიღეს. აშკარად ეტყობოდა საფრ. 1830 კონსტ. გავლენა. აღმასრ. ხელისუფლება სახელმწ. მეთაურს — მეფეს ეკუთვნოდა, საკანონმდებლო ხელისუფლება — მეფესა და ორივე პალატას — დეპუტატთა პალატასა და სენატს. სენატორებს ნიშნავდა მეფე თავადაზნაურობის, უმაღლესი მოხელეებისა და ოფიცერთა წრიდან. დეპუტატებს ირჩევდნენ ქონებრივი ცენზის მიხედვით (1848 წ. 17 მარტის დეკრეტი), ხალხის ფართო მასებს არ ჰქონდა საარჩევნო ხმის უფლება. ა. ს. მცირეოდენი ცვლილებებით ძალაში დარჩა იტალიის გაერთიანების შემდეგაც (1871 საარჩევნო ხმის უფლება ჰქონდა მოსახლ. დაახლ. 2 პროცენტს).

*ლიტ.*: Невлер (Вилин) В. Е., К истории воссоединения Италии, М., 1936, с. 155—162; Lo statuto albertino e la sua preparazione. A cura di G. Falco, Roma, 1945; Maranini I. G., Le origini dello statuto albertino, Firenze, 1926.

**ალბიგოელები** (ლათ. albigenses, ფრანგ. albigeois), ქრისტიანულ-ბიურგერული მწვალებლობის მიმდევრები XII—XIII სს. სამხრ. საფრანგეთში, *კათარების* შტო. ა-ის მოძრაობის ცენტრი იყო ქ. ალბი, ამიტომ სავარაუდოა, სახელწოდებაც სწორედ აქედან მოდიოდეს. ა-ს ყოველივე ამქვეყნიური ეშმაკის საქმედ მიაჩნდათ, უარყოფდნენ სამების დოგმას, ჯოჯოხეთს, სალხინებელს, წყლით ნათლობას. ჰქონდათ საკუთარი სკოლები, ჰყავდათ სწავლულები. მწვალებლობა გავრცელდა სამხრ. საფრ. ბიურგერთა და ხელოსანთა შორის, გლეხობის, რაინდებისა და არისტოკრ. ერთ ნაწილში, რ-თაც სურდათ საეკლ. მიწების *სეკულარიზაცია*. ა-ს მიემხრო ტულუზის გრაფი რაიმუნდ VI (1194—1222). კათოლ. ეკლესია მათ წინააღმდეგ ქადაგებით ვერაფერს გახდა და პაპმა *ინოკენტი III-მ* ჯვაროსნული ომი გამოუცხადა, რ-მაც 20 წ. გასტანა (1209—29). ლაშქრობაში მონაწილეობდნენ ჩრდ. საფრ. სენიორები და რაინდები სიმონ დე *მონფორის* მეთაურობით. ჯვაროსნებმა აიღეს და დაარბიეს ქ. ბეზიე, ქ. კარკასონი და სხვ.; მათმა სისასტიკემ (პაპის ლეგატის მოწოდება: „დახოცეთ ყველანი, ღმერთი თავისიანს იცნობს“) გამოიწვია სამხრ. საფრ. ხალხისა და ფეოდალების დიდი წინააღმდეგობა. ტულუზის გრაფის მხარეზე ომში ჩაება არაგონის მეფე პედრო II (1196—1213). მონფორმა 1213 გაიმარჯვა მიურესთან (სადაც დაიღუპა პედრო II), დაიპყრო ტულუზა (1215) და მონტობანი. ლატერანის საეკლესიო კრებამ (1215) რაიმუნდ VI მწვალებლად გამოაცხადა, ხოლო მისი სამფლობელო გადასცა სიმონ დე მონფორს, მაგრამ მონფორის მოკვლის შემდეგ (1218) ა. შეტევაზე გადავიდნენ. მათ ხელმძღვანელობდა გრაფი რაიმუნდ VII (1222—49), რაიმუნდ VI-ის შვილი. ა-ის წინააღმდეგ ომში ჩაება საფრ. მეფე ლუი VIII (1223—26). მეფის ჯარმა აიღო ავინიონი (1226) და სამხრ. საფრ. სხვა ქალაქები. პარიზის ზავით (1229) ლანგედოკი შეუერთდა საფრ. მეფის დომენს; ტულუზის საგრაფო გადაეცა საფრ. მეფის *ლუი IX-ის* ძმას ალფონს პუატიელს, რ-მაც ცოლად შეირთო რაიმუნდ VII-ის ასული. ალფონს პუატიელის უმემკვიდრეოდ გარდაცვალების შემდეგ ტულუზის საგრაფო შეუერთდა საფრ. მეფის დომენს (1271). 1229 ინკვიზიციამ ა. საბოლოოდ გაანადგურა. ა-ის ნაწილი პიემონტში გაიქცა და *ვალდენსებს* შეუერთდა.

*ლიტ.*: Осокин Н. А., История альбигойцев и их времени, т. 1—2, Казань, 1869—72; Belperron P., La croisade contre les albigeois et l'union du Languedoc à la France (1209—1249), P., 1942; Pierre des Vaux-de-Cernay, Histoire albigeoise, P., 1951.

*გ. ჟორდანია.*



რ. ალბერტი.

**ალბინიზმი** (ლათ. albus — თეთრი), ორგანიზმისათვის დამახასიათებელი ნორმალური პიგმენტაციის უქონლობა. ცხოველისა და ადამიანისათვის ეს არის კანის, თმისა და თვალის ფერადი გარსის პიგმენტაციის, მცენარისათვის კი (მთლიანად ან მისი რომელიმე ნაწილისათვის) მწვანე შეფერილობის უქონლობა. ა. მემკვიდრეობითი ნიშან-თვისებაა; გადადის რეცესიული (იხ. *რეცესიულობა*) *გენით*, რ-იც ჰომოზიგოტურ მდგომარეობაში (იხ. *ჰომოზიგოტურობა*) ხელს უშლის პიგმენტის (მცენარეებში — ქლოროფილის, ცხოველებში — მელანინის) სინთეზს. სრული ა-ის შემთხვევაში მცენარეს ფოტოსინთეზის უნარი არა აქვს და იღუპება. ნაწილობრივი ა., რ-საც იწვევს ა-ის გენის არსებობა ფოთლის უჯრედთა ერთ ნაწილში, ჭრელფოთლიანობით გამოიხატება. მცენარეებში გვხვდება ა-ის სხვა ფორმაც, რ-იც გენების ცვლილებაზე კი არ არის დამოკიდებული, არამედ შეპირობებულია *ქლოროპლასტების* მემკვიდრეობითი ცვლილებით. გამოანგარიშებულია, რომ ა-ის გენს ატარებს ყოველი 70 ადამიანიდან ერთი, ხოლო მისი გამომჟღავნების სიხშირეა 1 : 20000.

**ალბინოსი,** პიგმენტაციას მთლიანად ან ნაწილობრივ მოკლებული ადამიანი, ცხოველი ან მცენარე. იხ. *ალბინიზმი*.

**ალბიონი** (Albion < კელტ.), ბრიტანეთის კუნძულების უძველესი სახელწოდება.

გვხვდება ჯერ კიდევ ძვ. ბერძენ ავტორებთან (პტოლემე), შემდეგ ძვ. რომაულ ლიტ-რაში. ამჟამად ტერმინი „ა." ბრიტ. პოეტურ სინონიმად იხმარება, ზოგჯერ კი ირონიული ელფერი ახლავს.

**ალბირი,** სოფელი სამხრ. ოსეთის აო ცხინვალის რ-ნში (ბელოთის სოფსაბჭო), მდ. ჩაბარუხისწყლის (პატარა ლიახვის შენაკადი) მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 1800 *მ*, ცხინვალიდან 50 *კმ*.


ლენქორანული ალბიცია (A. julibrissin).

**ალბიტი** (ლათ. albus — თეთრი), მინერალი. ქიმ. შედგენილობა $Na[AlSi_3O_8]$; კარკასული სტრუქტურის ალუმოსილიკატი პლაგიოკლაზების ქვეჯგუფისა. განეკუთვნება $SiO_2$-ით მდიდარ მჟავე პლაგიოკლაზების რიგს. კრისტალდება ტრიკლინურ სინგონიაში. კრისტალები უმთავრესად ფირფიტისებრია. ხშირია მარცვლოვანი აგრეგატები. ფერი თეთრი აქვს, მინერალოგიური სკალის მიხედვით სიმაგრე— 6—6,5, სიმკვრივე — 2610 *კგ/სმ*$^3$. ა. მრავალი მაგმური ქანის (ტუტე გრანიტები, ტუტე სიენიტები და სხვ.) მთავარი ქანმაშენი მინერალია. გვხვდება აგრეთვე პეგმატიტებში, კრისტ. ფიქლებში, ალპური ტიპისა და ჰიდროთერმულ ძარღვებში. სუფთა ა-ს იყენებენ კერამიკულ წარმოებაში. იხ. აგრეთვე *პლაგიოკლაზები*.

**ალბიტიზაცია,** გაალბიტება, შედარებით ფუძე *პლაგიოკლაზის* მეტასომატური ჩანაცვლება ალბიტით. პლაგიოკლაზი დეანორთიტიზაციას განიცდის— ღარიბდება ანორთიტული მოლეკულით. Na და Si შემოტანას პლაგიოკლაზის მესერში თან ახლავს Ca და Al გატანა. შესაძლებელია გაალბიტდეს *ტუტე მინდვრის შპატებიც*. ა. მეტწილად პოსტმაგმური მეტასომატური პროცესია, ზოგჯერ მას რეგიონული ხასიათი აქვს, განსაკუთრებით მეტამორფული ქანების ფორმირებისას, სადაც ალბიტის *პორფირობლასტები* ქანის პოლიმინერ. უბნებსაც კი ენაცვლება. ა-ს განსაკუთრებული მნიშვნელობა აქვს ჰიდროთერმულ-მეტასომატური ქანების — ალბიტიტების, აგრეთვე სპილიტების, კერატოფირების, პეგმატიტების, ადინოლებისა და სხვ. ქანების ჩამოყალიბებისათვის. გაალბიტებულ გრანიტოიდებთან5 ხშირადაა დაკავშირებული იშვიათ ელემენტთა გამადნება.


ალბოვიოდოქსა (A. elegans).

**ალბიტოფირი,** პორფირული სტრუქტურის ძარღვული ქანი (იხ. *სტრუქტურა ქანისა*). პორფირული გამონაყოფები წარმოდგენილია ალბიტით. ძირითადი მასა უმთავრესად ალბიტის მიკროლითებს შეიცავს. ფართოდაა გავრცელებული სამხრ. საქართვ. ცარცულ ვულკანოგენურ წყებაში.

**ალბიცია** (Albizzia), მცენარეების გვარი *მიმოზისებრთა* ოჯახისა. ცნობილია 125-მდე სახეობა. უმეტესად გვხვდება ალმ. ნახევარსფეროს ტროპიკებსა და სუბტროპიკებში. ზოგი სახეობა ძვირფასმერქნიანია, მათი ქერქი შეიცავს მთრიმლავ ნივთიერებებს. თალიშის ტყეებში (აზერბ. სსრ) ველურად გავრცელებულია ლენქორანული ა. (A. julibrissin), რ-იც ცნობილია *აბრეშუმა აკაციის* სახელით.

**ალბოვი** ნიკოლოზ მიხეილის ძე [3 (15). X. 1866, სოფ. პავლოვო, ნიჟნი-ნოვგოროდის გუბ., — 24. XI (6. XII). 1897, ქ. ლა-პლატა, არგენტინა], რუსი ფლორისტ-სისტემატიკოსი, ბოტანიკოს-გეოგრაფი, მოგზაური; კავკ., არგენტინისა და ცეცხლოვანი მიწის მკვლევარი. 1888—95 გამოიკვლია დას. ამიერკავკ. ფლორა. პირველმა აჩვენა აფხ. ფლორის ენდემიზმი და თავისებურება ნაშრომში „კოლხეთის მცენარეულობის ნარკვევი" (1896). 1895—96 გაატარა ცეცხლოვან მიწაზე, რ-ის ბუნებაც აღწერა შრომებში „ცეცხლოვანი მიწის ბუნება" და „ცეცხლოვანი მიწის ფლორის შედარებითი შესწავლის ცდა". ა-ის სახელი დაერქვა მცენარეთა რამდენიმე სახეობას, აგრეთვე ტბას მდ. მზიმთის ხეობაში (დას. კავკასიონი).

**ალბოვიოდოქსა** (Alboviodoxa), რელიქტურ მცენარეთა გვარი რთულყვავილოვანთა ოჯახისა. კავკასიის ენდემია, იზრდება აფხაზეთსა და სამეგრელოში სუბალპების კირქვებზე. ცნობილია მისი ერთი სახეობა (A. elegans). ა. 15—40 *სმ* სიმაღლის დეკორ. მცენარეა, აქვს ლანცეტისებრი ფოთლები და მკრთალი ვარდისფერი ყვავილები. მორფოლ.-სისტემატიკურად უახლოვდება ბალკანეთის მთებში გავრცელებულ Amphoricarpus-ის გვარს. ამ ორი გვარის ვიკარიზმი (იხ. *ვიკარული სახეობები*) მნიშვნელოვანი ფაქტორია კოლხეთისა და ბალკანეთის ფლორათა გენეზისისა და ისტ. კავშირის დასადგენად. *მ. სახოკია*.

**ალბომი** (ფრანგ., Album), 1. ერთად აკინძული სუფთა ფურცლები სახატავად, ლექსების ჩასაწერად ან საკოლექციოდ (ავტოგრაფების, ფოტოსურათების, ღია ბარათების, საფოსტო მარკებისათვის). 2. კრებული, რ-შიც დაბეჭდილია ხელოვნ. ქმნილებათა, ნახაზების ან ფოტოსურათების რეპროდუქციები მოკლე განმარტებითურთ.

**ალბრეხტ დათვი** (Albrecht der Bär) (დაახლ. 1100, ბალენშტედტი, — 18. II. 1170, სტენდალი), ბრანდენბურგის პირველი მარკგრაფი 1150-იდან. ასკანიების დინასტიის წარმომადგენელი. 1123 მემკვიდრეობით მიიღო ბალენშტედტის საგრაფო. 1125—31 ფლობდა იმპერატორისაგან ლენად ბოძებულ ლაუზიცს. 1134 იმპ. ლოთარ III-გან ლენად მიიღო „ძველ მარკად" წოდებული ჩრდილოეთის მარკა და ხელი მიჰყო დას. პოლაბელი სლავების ტომის ჰეველელების მიწების დაპყრობას. 1147 მონაწილეობდა პოლაბების წინააღმდეგ გამართულ ჯვაროსნულ ლაშქრობაში, რ-იც მარცხით დამთავრდა. შემდეგ დაუმოყვრდა ჰეველელების თავად პრიბისლავს, გააქრისტიანა იგი, ხოლო მისი სიკვდილის შემდეგ 1150 ხელთ იგდო ჰეველელების მთავარი სიმაგრე ბრანიბორი (გერმ. ბრანდენბურგი). 1157 სისხლში ჩაახშო ადგილ. მოსახლ. აჯანყება, გაწყვიტა ან იძულებით გააქრისტიანა სლავები და აოხრებულ, გაუკაცრიელებულ მიწებზე დაასახლა გერმ. და ნიდერ. კოლონისტები.

**ალბუკერკე** (Albuquerque), ქალაქი აშშ-ის სამხრ.-დას. ნაწილში (ნიუ-მექსიკოს შტატი), მდ. რიო-გრანდეზე. 244 ათ. მცხ., გარეუბნებიანად დაახლ. 300 ათ. (1970). მრეწველობაში ჩაბმულია 8 ათ. კაცი (1969). მნიშვნელოვანი სას-სამ. და სამთო-სამრეწვ. რ-ნის (ფერადი ლითონებისა და ურანის მოპოვება) ცენტრი. ატომური მრეწვ. და ბირთვული ფიზ. დარგში კვლევითი მუშაობის ცენტრი. ხორცის კონსერვის ქ-ნები. კლიმატური კურორტი (ზ. დ. 1500 *მ*). უნ-ტი.

**ალბუმინები** (ლათ. albumen — ცილა), მარტივი ცილები. შედის ცხოველური და მცენარეული ქსოვილების შედგენილობაში — კვერცხის ცილაში, სისხლის შრატში, რძესა და მცენარეთა თესლში. იხსნება წყალში, მარილხსნარებში, მჟავებსა და ტუტეებში. ჰიდროლიზის შედეგად წარმოქმნის სხვადასხვა *ამინომჟავას*. მიიღება კრისტალის სახითაც. ა-ს მნიშვნელობა აქვს ორგანიზმის ცხოველმოქმედებისათვის. კვერცხის, რძის, შრატის ა-ს იყენებენ საკონდიტრო წარმოებაში, ფარმაციასა და მედიცინაში, აგრეთვე ტექნიკური მიზნებისათვის. იხ. *ცილები*.

**ალბუმინურია** (ლათ. albumen — ცილა, ბერძნ. uron — შარდი), პროტეინურია, ცილის გამოყოფა შარდთან ერთად. აღინიშნება თირკმლის (*ნეფრიტი, ნეფროზი, პიელონეფრიტი*), გულისა და ინფექციურ დაავადებათა დროს, ინტოქსიკაციის შემთხვევაში და სხვ.; ა. იშვიათად შეიძლება განუვითარდეს ჯანმრთელ ადამიანსაც ფიზ. გადატვირთვის (სპორტული შეჯიბრებები, ხანგრძლივი სიარული) შედეგად. მკურნალობენ ძირითად დაავადებას.

**ალბუციდი,** სულფაცილი, სინთეზური ანტიბაქტერიული სამკურნალო საშუალება. თეთრი ან მოყვითალო უსუნო კრისტ. ფხვნილი, წყალში ძნელად იხსნება. იყენებენ პიელიტის, ენტეროკოლიტის, სეფსისისა და სხვ. სამკურნალოდ. როგორც გარეგანი საშუალება, იხმარება ინფიცირებულ ჭრილობაზე მოსაფრქვევად. ხსნადი ა-ით — ალბუციდ-ნატრიუმის წვეთებით და მალამოთი მკურნალობენ რქოვანას წყლულს, კონიუნქტივიტს, ბლეფარიტსა და თვალის სხვა დაავადებებს.

**ალგაროტი** (Algarotti) ფრანჩესკო (11. XII. 1712, ვენეცია, — 3. V. 1764, პიზა), იტალ. მწერალი, პუბლიცისტი, განმანათლებელი, ენციკლოპედისტი. 1735-იდან ცხოვრობდა საფრანგეთში, სადაც დაუახლოვდა ვოლტერს. იმოგზაურა პრუსიაში, ინგლისში, რუსეთში. ამ ქვეყნებში მიღებული შთაბეჭდილებები საფუძვლად დაედო მის ესეებს (მაგ., „წერილები რუსეთზე", 1739). ა-ის მრავალი თხზულებიდან, რ-ებმაც ჩვიდმეტი ტომი შეადგინა, აღსანიშნავია: „ნიუტონიზმი ქალებისათვის ანუ დიალოგი სინათლესა და ფერზე" (1737), „ოპერის შესახებ", „რითმის თაობაზე", „ნარკვევები არქიტექტურასა და ფერწერაზე", „მშობლიურ ენაზე წერის აუცილებლობის შესახებ", „ნარკვევები კაზმულ ხელოვნებაზე", რომანი „კონგრესი კითერაზე" (1745).

**ალგებრა,** მათემატიკის ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი დარგი. აღმოცენდა ერთტიპური არითმ. ამოცანების ამოხსნის ზოგადი მეთოდების ძიების შედეგად. ა-ის ამოცანები და მათი ამოხსნის მეთოდები ცნობილია უძველესი დროიდან. ეს მეთოდები ითვალისწინებს განტოლებათა შედგენასა და ამოხსნას, რისთვისაც ა-ში ასოითს აღნიშვნებს მიმართავენ. ეს საშუალებას იძლევა რიცხვებზე მოქმედებათა თვისებები გამოთვლისათვის უფრო მოხერხებული ფორმით გამოვსახოთ.

სარგებლობს რა ასოითი აღნიშვნებით, ა. შეისწავლის რიცხვითი სისტემების ზოგად თვისებებს და განტ. საშუალებით ამოცანების ამოხსნის ზოგად მეთოდებს. ა-ის, მისი მეთოდებისა და სიმბოლიკის განვითარებამ დიდი გავლენა მოახდინა მათ. ახალი დარგების, კერძოდ *მათემატიკური ანალიზის* განვითარებაზე. კლასიკური ა-ის აპარატის გამოყენება შესაძლებელია ყველგან, სადაც კი გვხვდება რიცხვთა გამრავლებისა და შეკრების ანალოგიური მოქმედებები. ეს მოქმედებები სრულიად სხვადასხვა ბუნების ობიექტებზედაც შეიძლება წარმოებდეს.

ა-ის მეთოდების ასეთი ფართო გამოყენების მაგალითია *ვექტორული აღრიცხვა* და *ტენზორული აღრიცხვა*, რ-ებიც თანამედროვე ფიზ. ერთ-ერთი დამხმარე საშუალებაა.

ა., თანამედროვე გაგებით, შეიძლება განისაზღვროს როგორც მეცნიერება ამა თუ იმ ბუნების ობიექტებისაგან შედგენილი სისტემების შესახებ, რ-ებშიც რიცხვთა შეკრებისა და გამრავლების მსგავსი მოქმედებებია დადგენილი. ასეთ მოქმედებებს ალგებრული მოქმედება ეწოდება. ა. ახდენს სისტემების კლასიფიკაციას მათზე მოცემულ ალგებრულ მოქმედებათა თვისებების მიხედვით და განტოლებათა ამოხსნისა და გამოკვლევის ჩათვლით შეისწავლის ამ სისტემებში ბუნებრივად წარმოქმნილ სხვადასხვა სახის ამოცანას. განტ., *ამონახსნი* დამოკიდებულია ობიექტების სისტემაზე (ამონახსნი შეიძლება იყოს *ვექტორი, მატრიცა, ოპერატორი* და სხვ.). ეს შეხედულება ა-ზე, რ-იც საბოლოოდ მხოლოდ XX ს-ში ჩამოყალიბდა, ხელს უწყობს როგორც თვით ა-ის კავშირის განვითარებას მათემატიკის სხვა დარგებთან, ასევე ა-ის მეთოდების ფართო გამოყენებას მეცნიერების სხვა' დარგებშიც.

ა-ს წინ უძღოდა *არითმეტიკა*. დამახასიათებელი განსხვავება ა-სა და არითმეტიკას შორის ის არის, რომ ა-ში შემოდის უცნობი სიდიდე, მასზე მოქმედებები, ეს კი საშუალებას იძლევა შედგეს განტ., საიდანაც თვით უცნობი განისაზღვრება. არითმ. ამოცანებისადმი ამგვარი მიდგომა ჯერ კიდევ ძვ. ეგვ. აჰმესის პაპირუსშია მოხსენიებული (ძვ. წ. 1700–2000).

XX ს. დასაწყისში გაშიფრეს მეორე უძველესი კულტურის კერის — ბაბილონის ლურსმული მათ. ტექსტები. სპეც. ცხრილის დახმარებით ბაბილონელებს შეეძლოთ ამოეხსნათ სხვადასხვა სახის ამოცანა. ზოგიერთი მათგანის ამოხსნა ტოლფასია *კვადრატული განტოლებისა* და ერთ-ერთი ტიპის მესამე ხარისხის განტ. ამოხსნისაც კი.

ძვ. საბერძნეთში მეტი ყურადღება *გეომეტრიას* ექცეოდა, მაგრამ ამასთანავე ა-ც ვითარდებოდა (ბაბილ. და ეგვ. ტრად. საფუძველზე). ჩვენამდე მოაღწია მხოლოდ *დიოფანტე* ალექსანდრიელის „არითმეტიკამ", რ-შიც განხილულია პირველი და მეორე ხარისხის განტოლებები. შუა საუკუნეებში ძვ. ბერძნ. მეცნ. მემკვიდრეობა აითვისეს აღმოსავლეთის — შუა აზიის, მესოპოტამიის, ჩრდ. აფრიკის მეცნიერებმა. IX–XV სს. ერთ-ერთი ყველაზე დიდი მეცნ. ცენტრი შუა აზია იყო. აქაურმა მეცნიერებმა ევროპას გადასცეს ბერძნებისა და ინდოელების ორიგინალურად გადამუშავებული მათემატიკა. თვით სიტყვა „ალგებრა" არაბულია (ალ-ჯაბრ). ამ სიტყვით იწყება IX ს. უზბეკი მათემატიკოსის მუჰამად ალ-ხვარიზმის ერთ-ერთი თვალსაჩინო თხზულების სახელწოდება. შემდგომში ა. განავითარეს იტალიელებმა (ლეონარდო პიზელი, XIII ს.). XV ს. მიწურულში მათემატიკაში შემოდის პლუს (+) და მინუს (–) ნიშნები. XVII ს. შუა წლებში სავსებით ჩამოყალიბდა ა-ის სიმბოლიკა, რ-ის შემქმნელი იყო ფრანგი მათემატიკოსი ფ. *ვიეტი* (XVI ს. მიწურული). სიმბოლური აღნიშვნების შემოტანას უდიდესი მნიშვნელობა ჰქონდა, ფორმულათა ენამ განაპირობა უმაღლესი მათ. სწრაფი განვითარება.

XVIII ს. ა. დაახლოებით იმ მოცულობისა იყო (წარმოსახვითი რიცხვების გარდა), რასაც ამჟამად საშ. სკოლებში ასწავლიან. XVII–XVIII სს. მიჯნაზე მათ. და ბუნებისმეტყველების ისტორიაში მოხდა მნიშვნელოვანი გარდატეხა, ა-ისა და გეომ. განვითარების საფუძველზე შეიქმნა უსასრულოდ მცირეთა ანალიზი. უდიდესი მოვლენა იყო აგრეთვე ლ. *ეილერის* ა-ის კურსის გამოცემა (1768–69).

XVIII–XIX სს. ა. არის უმთავრესად მრავალწევრთა ა.; გამრავლების უმარტივესი შედეგია ერთწევრი, მაგ., $6a^2b^3y^2$. ამგვარი ერთწევრების სასრული რიცხვებისაგან შედგენილი ჯამი კი წარმოადგენს *მრავალწევრს*. კერძოდ, $a_0x^n+a_1x^{n-1}+ +\dots+a_n$ ჯამს, სადაც $a_0\neq0$, $n$-ური ხარისხის მრავალწევრი ეწოდება ($x$-ის მიმართ). თუ მრავალწევრს გავუტოლებთ ნულს, მივიღებთ *ალგებრულ განტოლებას*. ისტორიულად ა-ის უპირველესი ამოცანაა ასეთი განტ. ამოხსნა, ე. ი. მისი ფესვების პოვნა. უძველესი დროიდან ცნობილია, რომ $ax^2+bx+c=0$, $a\neq0$ კვადრატული განტ. ამოიხსნება $x=\dfrac{-b\pm\sqrt{b^2-4ac}}{2a}$ ფორმულის საშუალებით. მესამე ხარისხის განტ. $ax^3+bx^2+cx+d=0$, $a\neq0$, დაიყვანება $x^3+px+q=0$ სახეზე. ეს უკანასკნელი კი ამოიხსნება $x=\sqrt[3]{-\dfrac{q}{2}+\sqrt{\dfrac{q^2}{4}+\dfrac{p^3}{27}}}+ +\sqrt[3]{-\dfrac{q}{2}-\sqrt{\dfrac{q^2}{4}+\dfrac{p^3}{27}}}$ ფორმულის საშუალებით, რ-საც ჯ. კარდანოს (XVI ს.) ფორმულას უწოდებენ. ცნობილია აგრეთვე მეოთხე ხარისხის განტოლების რადიკალებში ამოსახსნელი ფორმულაც. თითქმის სამი საუკუნის მანძილზე ეძებნდნენ ფორმულებს, რ-თა საშუალებითაც შესაძლებელი იქნებოდა მაღალი ხარისხის განტ. რადიკალებში ამოხსნა. მხოლოდ XIX ს. დასაწყისში ნ. *აბელმა* და ე. *გალუამ* დაამტკიცეს, რომ განტოლებანი, რ-თა ხარისხი ოთხზე მეტია, საზოგადოდ რადიკალებში არ ამოიხსნება. ასეთია, მაგ., $x^5-4x-2=0$ განტოლება. ე. გალუამ ყოველ განტოლებას დაუკავშირა მისი ფესვების ჩასმათა *ჯგუფი* და ამით დასაბამი მისცა განტოლებათა უფრო საფუძვლიან თეორიას. შემდეგ იწყება განვითარება განტოლებათა ამოხსნის რიცხვითი მეთოდებისა, რ-ებიც ფესვების მიახლოებითი გამოთვლის საშუალებას იძლევა. იმის მიხედვით, თუ რომელ რიცხვითს სიმრავლეში ვეძებთ ამონახსნს, განტოლების ფესვთა რიცხვი შეიძლება სხვადასხვა იყოს. მაგ., თუ მხოლოდ დადებით და უარყოფით რიცხვებს განვიხილავთ, პირველი ხარისხის განტოლებას ყოველთვის აქვს ამონახსნი (მასთან მხოლოდ ერთი), მაგრამ $x^2+ +2=0$ კვადრ. განტოლებას არ ექნება არც ერთი ამონახსნი. თუ კომპლექსურ რიცხვთა სიმრავლეს განვიხილავთ, ამ განტოლებას ექნება ორი ამონახსნი: $x_1=+\sqrt{2}i$, $x_2=-\sqrt{2}\,i$, სადაც, $i=\sqrt{-1}$. კომპლექსურ რიცხვთა სიმრავლეში კომპლექსურ კოეფიციენტებიან ნებისმიერ $n$-ური ხარისხის განტოლებას ერთი ფესვი მაინც აქვს. ეს დებულება ცნობილია, როგორც ა-ის ძ ი რ ი თ ა დ ი თ ე ო რ ე მ ა (გამოთქვა ფრანგმა მათ ა. ჟირარმა, XVII ს.), მისი პირველი მკაცრი დამტკიცებ ა კ. *გაუსს* ეკუთვნის (1799). ამ თეორემიდან გამომდინარეობს, რომ ყოველ $n$-ური ხარისხის ალგებრულ განტოლებას ზუსტად $n$ ფესვი აქვს. ხშირად თეორ. და პრაქტ. საკითხებს მხოლოდ ერთ განტოლებამდე კი არა, რამდენიმეუცნობიან განტ. სისტემამდე მივყავართ. განსაკუთრებით მნიშვნელოვანია *წრფივ განტოლებათა* სისტემის შემთხვევა. წრფივ განტოლებათა სისტემის თეორია და მატრიცთა თეორია მეცნ. მნიშვნელოვანი დარგის, *წრფივი ალგებრის*, ნაწილებია.

თანამედროვე ა., რ-საც ზოგჯერ ა ბ ს ტ რ ა ქ ტ უ ლ ა ლ გ ე ბ რ ა ს ა ც უწოდებენ, არის მოძღვრება ნებისმიერ მათ. ობიექტებზე მოქმედებათა შესახებ, ამავე დროს იგი აყალიბებს მათ. ზოგად ცნებებსა და მეთოდებს. სიმრავლეთა ობიექტებზე დადგენილ ალგებრულ მოქმედებათა განსაზღვრულ თვისებებს ალგებრული სტრუქტურის ანუ ალგებრული სისტემის ცნებამდე მივყავართ. მეცნ. განვითარებამ გამოიწვია ალგებრული სისტემების — *ჯგუფის, წრფივი სივრცის, რგოლის, ველის* და ა. შ. წარმოშობის აუცილებლობა. თანამედროვე ა-ის (აბსტრ. ა-ის) საგანს შეადგენს ალგებრული სისტემებისა და მათი თვისებების შესწავლა უფრო ზოგადი ცნებების საფუძველზე (Ω-ალგებრები, მოდელები). ამ მიმართულების გარდა, რ-საც ზოგადი ა. ეწოდება, თანამედროვე ა. შეისწავლის ალგებრული მეთოდების გამოყენებას მათემატიკის სხვა დარგებში (ჰომოლოგიური ალგებრა, *ტოპოლოგია, ფუნქციონალური ანალიზი, ალგებრული გეომეტრია, რიცხვთა თეორია*) და მის ფარგლებს გარეთ (თეორ. ფიზ., კრისტალოგრაფია).

ყველაზე ძველი და მნიშვნელოვანი ერთმოქმედებიანი ალგებრული სისტემაა ჯგუფი. მოქმედება ჯგუფში ასოციაციურია, ე. ი. $(a*b)*c=a*(b*c)$ ჯგუფის ნებისმიერი $a$, $b$, $c$ ელემენტისათვის, სადაც $*$ აღნიშნავს მოქმედებას, ცალსახად შექცევადია, ე. ი. ჯგუფის ნებისმიერი $a$, $b$ ელემენტებისათვის მოიძებნება ისეთი ერთადერთი $x$ და $y$, რომ $a*x=b$, $y*a=b$. თუ ნებისმიერი $a$-სა და $b$-თვის, $a*b=b*a$, მაშინ ასეთ ჯგუფს აბელის ჯგუფი ეწოდება. აბელის ჯგუფის მაგალითია მთელ რიცხვთა ერთობლიობა შეკრების ოპერაციით, ყველა დადებით რაციონალურ (მთელ და წილად) რიცხვთა ერთობლიობა გამრავლების ოპერაციით. ჯგუფთა თეორია წარმოადგენს განშტოებულ, შინაარსით მდიდარ მათ. თეორიას, რ-საც ფართოდ იყენებენ.

არანაკლები გამოყენება აქვს წრფივ ა-ს, რ-იც შეისწავლის წრფივ სივრცეებს. წრფივი სივრცე გულისხმობს ორ ოპერაციიან ალგებრულ სისტემებს შეკრებითა და რიცხვებზე გამრავლებით. წრფივი სივრცის ობიექტები (ვექტორები) შეკრების ოპერაციის მიმართ შეადგენენ აბელის ჯგუფს, გამრავლების ოპერაცია კი აკმაყოფილებს ბუნებრივ მოთხოვნებს:

$$a(x+y)=ax+ay,\qquad (a+b)x=ax+bx,$$
$$1\cdot x=x,\ a(bx)=(ab)x;$$

აქ $a$ და $b$ რიცხვებია, $x$ და $y$ — ვექტორები. ვექტორთა (ჩვეულებრივი გაგებით) სიმრავლეები სიბრტყეზე და სივრცეში წარმოადგენენ წრფივი სივრცეების მაგალითებს. მაგრამ ის ამოცანები, რ-ებიც მათ. წინაშე დგას, გვაიძულებს განვიხილოთ მრავალგანზომილებიანი და აგრეთვე უსასრულოგანზომილებიანი წრფივი სივრცეები. ეს უკანასკნელნი (მათი ელემენტები უფრო ხშირად ფუნქციებია) შეადგენენ ფუნქციონალური ანალიზის კვლევის საგანს.

სხვა ზემოაღნიშნული ალგებრული სისტემების შესახებ იხ. შესაბამისი სტატიები და მათთან დართული ლიტ-რა.

*ლიტ.*: კ უ რ ო შ ი ა. გ., უმაღლესი ალგებრის კურსი, თბ., 1961; Б у р б а к и Н., Алгебра, пер. с франц., М., 1962–66, гл. 1–9; В а н-д е р-В а р д е н Б. Л., Современная алгебра, пер. с нем., 2 изд., ч. 1–2, М.–Л., 1947; К у р о ш А. Г., Лекции по общей алгебре, М., 1962.

**ალგებრული გამოსახულება,** ალგებრულ მოქმედებათა საშუალებით (შეკრება, გამოკლება, გამრავლება, გაყოფა, ახარისხება და ამოფესვა) ურთიერთდაკავშირებული ასოებისა და რიცხვებისაგან შედგენილი გამოსახულება. ა. გ. რ ა ც ი ო ნ ა ლ უ რ ი ა მასში შემავალი რაიმე ასოების მიმართ, თუ ეს ასოები ფესვქვეშ არ არის. ა. გ-ს მასში შემავალი რაიმე ასოების მიმართ ეწოდება მ თ ე ლ ი, თუ ის არ შეიცავს გაყოფას ამ ასოებისაგან შედგენილ გამოსახულებაზე, მაგ., $3a/4+\sqrt{2}bc/(2a+b)$ რაციონალურია $a$, $b$ და $c$ ასოების მიმართ, ხოლო $3a/c+bc^2-3ac/4$ მთელია $a$ და $b$ ასოების მიმართ. ა. გ. ირაციონალურია მასში შემავალი ასოების მიმართ, თუ ეს ასოები ფესვქვეშაა, მაგ., $\sqrt[3]{a+b^2}$.

**ალგებრული განტოლება,** განტოლება, რ-იც მიიღება ერთი ან რამდენიმე უცნობის შემცველი ორი *ალგებრული გამოსახულების* გატოლებით. ერთუცნობიან ა. გ-ს ეწოდება წ ი ლ ა დ უ რ ი, თუ უცნობი შედის მნიშვნელში, ხოლო ი რ ა ც ი ო ნ ა ლ უ რ ი — თუ უცნობი შედის ფესვის ქვეშ. ყოველი ერთუცნობიანი განტოლება ფესვების დაუკარგავად შეიძლება დავიყვანოთ $a_0x^k+a_1x^{k-1}+\dots+a_k= =0$ სახეზე, სადაც $k$ ნატურალური რიცხვია და მას ეწოდება ა. გ-ის ხარისხი. $n$-უცნობიანი ა. გ. ეწოდება $f(x_1, x_2, \dots, x_n)=0$ განტოლებას, სადაც $f(x_1, x_2, \dots, x_n)$ წარმოადგენს $x_1, x_2, \dots, x_n$ უცნობების მრავალწევრს.

**ალგებრული გეომეტრია,** მათემატიკის დარგი, რ-იც შეისწავლის ა ლ გ ე ბ რ უ ლ მ რ ა ვ ა ლ ნ ა ი რ ო ბ ე ბ ს, ე. ი. $n$-განზომილებიან სივრცეში წერტილთა

ისეთ ერთობლიობებს, რ-თა $(x_1, x_2, \dots, x_n)$ კოორდინატები აკმაყოფილებს

$$F_1(x, x_2, \dots, x_n) = 0$$
$$\dots\dots\dots\dots\dots\dots$$
$$F_m(x_1, x_2, \dots, x_n) = 0$$

განტოლებათა სისტემას, სადაც $F_1, \dots, F_m$ არის $x_1, x_2, \dots, x_n$ ცვლადების მრავალწევრები. ყოველ ალგებრულ მრავალნაირობას აქვს *განზომილება,* რ-იც არაუარყოფითი მთელი რიცხვია. ისეთ ალგებრულ მრავალნაირობას, რ-ის განზომილება 1-ია, ეწოდება ალგებრული წირი, ხოლო ისეთს, რ-ის განზომილება 2-ია — ალგებრული ზედაპირი.

ისტორიულად ა. გ. წარმოიშვა დაბალი რიგის წირებისა და ზედაპირების შესწავლიდან. მესამე რიგის წირების კლასიფიკაცია მოგვცა ი. *ნიუტონმა* (1704). XIX ს-ში ა. გ. წირებისა და ზედაპირების შესწავლიდან თანდათანობით გადადის ნებისმიერი მრავალნაირობების შესწავლაზე. XIX ს. დასასრულსა და XX ს. დასაწყისში გერმ. მათემატიკოსის მ. ნეთერისა და იტალ. მათემატიკოსების ფ. ენრიკესის, ფ. სევერის და სხვ. შრომებში დაიწყო ა. გ-ის ზოგადი თეორიის აგება. განსაკუთრებით მნიშვნელოვანი შედეგები მიღებულია XX ს-ში (ფრანგი მათემატიკოსის ა. ვეილის, ამერ. მათემატიკოსის ს. ლეფშეცის და სხვ. შრომებში). კლასიკურ ა. გ-ში მნიშვნელოვანი შედეგები მიიღეს საბჭ. მათემატიკოსებმა: გ. *ნიკოლაძემ,* ი. *პეტროვსკიმ,* ნ. *ჩებოტარიოვმა,* ხოლო თანამედროვე ა. გ-ში — ი. *შაფარევიჩმა,* ი. მანინმა ა. გ. მათემატიკის ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი, ინტენსიური განვითარების პროცესში მყოფი დარგია. მისი მეთოდები დიდ გავლენას ახდენს ა. გ-ის ისეთ მომიჯნავე დარგებზე, როგორიცაა მრავალი კომპლექსური ცვლადის ფუნქციათა თეორია, რიცხვთა თეორია, ალგებრული ტოპოლოგია, ლის ჯგუფთა თეორია და სხვ.

*ლიტ.*: Шафаревич И. Р., Основы алгебраической геометрии, М., 1972.

**ალგებრული დამატება,** იხ. სტ. *დეტერმინანტი.*

**ალგებრული რიცხვი,** მთელ რაციონალურ კოეფიციენტებიანი *ალგებრული განტოლების* ფესვი. ა. რ-თა სიმრავლე თვლადია (იხ. *თვლადი სიმრავლე*) და წარმოადგენს ალგებრულად ჩაკეტილ ველს. ა. რ-ები კომპლექსურ რიცხვთა სიმრავლის ნაწილია. ა. რ-ს ეწოდება მთელი, თუ ის წარმოადგენს ისეთ მთელ რაციონალურ კოეფიციენტებიანი ალგებრული განტ. ფესვს, რ-ის უფროსი კოეფიციენტი 1-ის ტოლია (იხ. *მრავალწევრი*). თუ $a$ არის $n$-ური ხარისხის ალგებრული განტ. ფესვი და არ არის ფესვი $n$-ზე ნაკლები ხარისხის არც ერთი ალგებრული განტოლებისა, მაშინ $a$-ს $n$-ური ხარისხის ა. რ. ეწოდება. მაგ., ყოველი რაციონალური რიცხვი არის პირველი ხარისხის ა. რ., ხოლო $\sqrt{2}$ და $i$ — მეორე ხარისხის მთელი ა. რ. თუ რიცხვი არ არის ა. რ., მაშინ მას ეწოდება ტრანსცენდენტური.

**ალგებრული სისტემა,** იხ. *მოდელი* ლოგიკაში.

**ალგებრული ფუნქცია,** ფუნქცია, რ-იც აკმაყოფილებს *ალგებრულ განტოლებას.* ზოგადად $u(x_1, x_2, \dots, x_n)$ ფუნქცია, რ-ისთვისაც მოიძებნება ისეთი $P(x_1, x_2, \dots, x_n, u)$ მრავალწევრი, რომ $P[x_1, x_2, \dots, x_n, u(x_1, x_2, \dots, x_n)] \equiv P_0(x_1, x_2, \dots, x_n)\, u^m(x_1, x_2, \dots, x_n) + P_1(x_1, x_2, \dots, x_n)\, u^{m-1}(x_1, x_2, \dots, x_n) + \dots + P_m(x_1, x_2, \dots, x_n) \equiv 0$, სადაც $P_i(x_1, x_2, \dots, x_n)$ $(i = 0, 1, \dots, m)$ წარმოადგენენ მრავალწევრებს. როცა $m = 1$, $u(x_1, x_2, \dots, x_n)$ წარმოადგენს *რაციონალურ ფუნქციას;* როცა $m > 1$, $u(x_1, x_2, \dots x_n)$ წარმოადგენს ირაციონალურ ფუნქციას; ამასთანავე, თუ $m = 2, 3, 4$, ის შეიძლება გამოისახოს მრავალწევრების შემცველი სასრული რაოდენობის რადიკალების საშუალებით, ხოლო თუ $m \geqslant 5$, მისი ამგვარი წარმოდგენა, ზოგადი სახით, შეუძლებელია. ირაციონალური ა. ფ. ყოველთვის არის $x_1, x_2, \dots, x_n$ ცვლადების მრავალსახა *ანალიზური ფუნქცია.* თუ ფუნქცია არ არის ა. ფ., მას ტრანსცენდენტური ეწოდება.

ა. ფ-ის ზოგადი თეორია ვრცელი მათ. დისციპლინაა, რ-იც მჭიდროდ უკავშირდება ანალიზურ ფუნქციათა თეორიას (ა. ფ-ები შეადგენს ანალიზური ფუნქციების სპეც. კლასს), ალგებრას და ალგებრულ გეომეტრიას.



ალგეთის სამარხი (ზემოდან): ბრინჯაოს ლაგამი; მინის ფიალა; ელექტრუმის სამაჯური; ქალღმერთის გამოსახულებიანი ელექტრუმის ფირფიტა. ძვ. წ IV ს. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმი. თბილისი.

**ალგეთი,** მდინარე აღმ. საქართველოში. სიგრძე 108 *კმ,* აუზის ფართ. 763 *კმ*². სათავე აქვს თრიალეთის ქედის სამხრ. კალთაზე, კლდეკარის კლდეების მახლობლად (ზ. დ. 1900 *მ*). ზემოწელში მიედინება სამხრ.-აღმ-კენ ღრმა, ტყიან, ხოლო სოფ. ტბისიდან — ვიწრო, კლდოვან ხეობაში, მარნეულთან კი გამოდის ვაკეზე. მდ. მტკვარს ერთვის მარჯვნიდან, სოფ. ქესალოს მახლობლად. საზრდოობს წვიმის, თოვლისა და მიწისქვეშა წყლით. წლ. ჩამონადენის დაახლ. 45%-ს შეადგენს წვიმის, 25%-ს — თოვლის, 30%-ს მიწისქვეშა წყალი. წყალდიდობა გაზაფხულზე და ზაფხულის დამდეგს იცის, წლის სხვა დროს წყალმცირეა. ჩამონადენის მინიმუმი ოქტომბერშია. გაზაფხულზე მოდის წლ. ჩამონადენის თითქმის 48,1% ზაფხულზე — 32,4%, ზამთარში — 11,6%, შემოდგომაზე — 7,9%.

**ალგეთი,** სოფელი თეთრი წყაროს რ-ნში (მანგლისის სადაბო საბჭო), მდ. ალგეთის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 1190 *მ,* თეთრი წყაროდან 38 *კმ.* კოლ-ბა (მეცხოველეობა). რვაწლ. სკოლა, ბ-კა, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**ალგეთი,** სოფელი მარნეულის რ-ნში, მდ. ალგეთის მარცხ. ნაპირზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., აზიზქენდი, აჯიისქენდი, თაზაქენდი, საბირქენდი). ზ. დ. 300 *მ,* მარნეულიდან 7 *კმ.* ვიტამინიზებული ფქვილის წარმოებისა და მევენახეობის საბჭ. მეურნეობები, 400 *ტ* ტევადობის ყურძნის შესანახი მაცივარი; ღვინის ქ-ნა. რვაწლ. და 2 საშ. სკოლა, საბავშვო ბაგა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, საავადმყოფო, აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**ალგეთის სამარხი,** წინწყაროს სამარხი, ადრინდ. ანტიკური ხანის არქეოლ. ძეგლი. აღმოჩენილია 1940 ალგეთის ხეობაში სოფ. წინწყაროსთან (თეთრი წყაროს რ-ნი).

ა. ს. წარმოადგენდა ქვაყუთს, რ-იც მდიდრულ ინვენტარს შეიცავდა და, როგორც ჩანს, ადგილ. წარჩინებული პირის სამარხი იყო. აქ იპოვნეს: მიცვალებულის ბაგეებსა და თვალებზე დასაფარებელი ელექტრუმის ორნამენტირებული ფირფიტები, ელექტრუმის სამი ბალთა, ელექტრუმისა და ვერცხლის სამაჯურები, რკალგახსნილი, ფარაკიანი ვერცხლის ბეჭდები, ვერცხლისა და ბრინჯაოს საკინძეები, ლანგრები, მინის ფიალა, ვერცხლის ჩამჩა, კაპარჭის ვერცხლის გარსაკრავი, ბრინჯაოს სამფეხი, ბრინჯაოს ისრისპირი, ახალგორული ტიპის ბრინჯაოს სამი ლაგამი და ცხენის აკაზმულობის სხვა ნაწილები. ელექტრუმის ბალთებზე გამოსახულია ქალღმერთი, ფარაკიან ბეჭდებზე — მითოლ. პერსონაჟები. ა. ს-ში მოპოვებული ნივთები ქრონოლოგიურად და ხასიათითაც ახლოს დგას *ახალგორის განძთან* და კიდევ ერთხელ მოწმობს საქართვ. მოსახლ. მკვეთრ ეკონ. და სოციალურ დიფერენციაციას ძვ. წ. I ათასწლ. შუა ხანებში. ნივთები დაცულია აკად. ს. ჯანაშიას სახ. სახელმწ. მუზეუმში.

*ლიტ.*: Куфтин Б. А., Археологические раскопки в Триалети, [кн.] 1, Тб., 1941.

*ი. გაგოშიძე.*

**ალგეთის სახელმწიფო ნაკრძალი,** ნაკრძალი თრიალეთის ქედზე, თეთრი წყაროს რ-ნში, მდ. ალგეთის მარცხ. მხარეს (დაარსდა 1965, ფართ. 6400 *ჰა*). რელიეფი მთაგორიანია. უმეტესად დაფარულია წიწვოვანი და ფოთლოვანი ტყით. ნაკრძალის მიზანია დაიცვას აღმოსავლური ნაძვისა და კავკასიური სოჭის გავრცელების უკიდურესი აღმ. საზღვარი საქართველოში, სხვა ძვირფასმერქნიანი ტყის ჯიშები და ნაკრძალის ფაუნა (შველი, გარეული ღორი, თეთრყელა კვერნა, დათვი, კურდღელი და სხვ.). ნაკრძალს კურორტოლოგიური, წყალშემნახავი და ნიადაგდაცვითი მნიშვნელობაც აქვს.

*კ. მამისაშვილი.*



ალგეთის ნაკრძალი. აღმოსავლური ნაძვის კორომი.

**ალგეთის ხეობა,** ხეობა („ქვეყანა“) ისტორიული ქვემო ქართლის ჩრდ. ნაწილში. ჩრდ-ით ესაზღვრება თრიალეთის ქედი, აღმ-ით — მდ. მტკვარი, სამხრ-ით — მდ. ქცია და წინწყაროს პლატო, დას-ით — წალკა-თრიალეთის ზეგანი. არქეოლ. გათხრების შედეგად აღმოჩენილია ენეოლით-ადრინდ. ბრინჯაოს ხანის მოსახლეობის კვალი (კიკეთი, აბელია, ფარცხისი, არდისუბანი, მუხათი); ხეობის ზემო წელის სამხრ.-დას-ით, ბედენის პლატოზე, გათხრილია შუაბრინჯაოს ეპოქის ვეებერთელა ყორღანები; ნაპოვნია გვიანდ. ბრინჯაოსა და ადრინდ. რკინის ეპოქის ძეგლები, მეტწილად სამოსახლო გორებზე (ზირბითი, ჩხიკვთა, მაწევანი, თონეთი, საფუძრები, არხოტი და სხვ.). მათგან ზოგს შემოვლებული აქვს მშრალი წყობით ნაგები ე. წ. ციკლოპური გალავანი. გვიანდ. ბრინჯაოს ხანის ვრცელი სამაროვანია შესწავლილი ა. ხ-ის შუაწელზე — „მადნისჭალაში“. ძნელად მისადგომი ბუნებრივი სიმაგრეები იყო უძველესი სამოსახლოები — ლოდოვანები (ბედენის, ლაკვის, გოხნარის, დურნუკისა და სხვ.), რ-თაც დიდი ხნის მანძილზე იყენებდნენ საცხოვრებლად. ადრინდ. ანტიკური ხანის ძეგლებიდან განსაკუთრებით აღსანიშნავია *ალგეთის სამარხი,* ამავე ხანის ძეგლებია აღმოჩენილი აბელიაში, მანგლისში, არდისუბანში, ასურეთში. მანგლისშივეა მიკვლეული ელინისტური ხანის მასალა (ცხოველთა და ფრინველთა გამოსახულებიანი მონეტები, ბრინჯაოს ნივთები). როგორც ჩანს, მანგლისი, სადაც დიდი სავაჭრო-ეკონ. და სამხედრო-სტრატეგიული მნიშვნელობის მქონე გზები გადიოდა, ადრევე იქცა ა. ხ-ის ერთ-ერთ ცენტრად. ვახტანგ გორგასალის დროს იგი საეპისკოპოსოს ცენტრი გახდა და ამ დროიდან მთელმა ა ხ-მ „მანგლისის ხევის“ სახელი მიიღო. უნდა ვიგულისხმოთ, რომ მანგლისის ხევის საზღვრები სცილდებოდა ა. ხ-ის გეოგრ. ფარგლებს და ვერეს (სკვირეთის) ხეობის დიდ ნაწილს მოიცავდა.

ქართლში არაბთა დამკვიდრების შემდეგ ქვემო ქართლი და მასთან მანგლისის ხევიც თბილ. საამიროს შემადგენლობაში მოექცა. IX ს. ბოლოს თრიალეთის ბაღვაშები დაეპატრონენ და ა. ხ-ის თავში კლდეკარის ციხე აგეს. ა. ხ. ორ პოლიტ. ერთეულს შორის გაყოფილი აღმოჩნდა. მისი ზემოწელი კლდეკარის საერისთავოში შედიოდა, ქვემოწელი კი თბილ. საამიროს შემადგენლობაში რჩებოდა. თბილ. საამიროს იცავდა ორბეთის, ბირთვისისა და ფარცხისის ციხეთა მძლავრი ერთიანი სისტემა, რ-იც გადამწყვეტ როლს ასრულებდა ა. ხ-ის პოლიტ. ცხოვრებაში: ვინც მას ფლობდა, ის იყო ა. ხ-ის ბატონ-პატრონი. ამიტომ იყო, რომ კლდეკარის ერისთავებს იავგამოდებით ებრძოდნენ თბილისის ამირებს ამ ციხეების-ათვის. ბრძოლა ცვალებადი წარმატებით მიმდინარეობდა. XII ს. დასაწყისში დავით აღმაშენებელმა გააუქმა კლდეკარის საერისთავო და ა. ს. სამეფო მამულად აქცია. განვითარებულ შუა საუკუნეებში ეს იყო მჭიდროდ დასახლებული და დაწინაურებული „ქვეყანა", რასაც მოწმობს ამ ხანის უამრავი ნასოფლარი და მატერ. კულტურის ძეგლი. აქ მდებარეობდა საქართველოს მეფეთა საზაფხულო რეზიდენციები: კოჯორი, ტაბახმელა და გუდარეხი.

იმის გამო, რომ ა. ხ-ის ზემო- და ქვემოწელი რელიეფითა და ჰავით საგრძნობლად განსხვავდება ერთმანეთისაგან, აქ მეურნეობის მრავალი დარგი იყო განვითარებული. ხეობის ქვემოწელში წამყვანი ადგილი ოდითგანვე ეკავა სახნავ მიწათმოქმედებას. გვიანდ. ფეოდალურ ხანაში ეს მხარე გაპარტახდა და მომთაბარე თურქმანი ტომების საზამთრო საძოვრებად იქცა. ხეობის შუაწელი განვითარებული იყო მევენახეობა, მეხილეობა, მარცვლეული კულტურები. ზემოწელში უმთავრესად მემინდვრეობა და მესაქონლეობა იყო გავრცელებული. ა. ხ-ზე გადიოდა ცნობილი ცხვრის გზა. ირიალეთ-ჯავახეთის საძოვრებისაკენ მიმავალი კახეთის ცხვარი გაივლიდა კოჯრის (კოჯრის) და ორბეთის ციხეების ძირას და მდ. ალგეთზე გადებული სპეც. ცხვრის ხიდით ადიოდა ბედენის პლატოზე, რიც უშუალოდ თრიალეთს ეკვრის.

XV ს-თვის, როდესაც საქართვ. ფეოდ. საზ. ურთიერთობაში ახალი ვითარება შეიქმნა და სათავადოების სისტემა წარმოიშვა, ალგეთის ხეობა ქცისა და მაშა-



ალგეთის ხეობა დაბა მანგლისის ახლოს.

ვერის ხეობებთან ერთად *საბარათიანოს* შემადგენლობაში მოექცა. XVI—XVII სს-ში საბარათიანო რამდენიმე სათავადოდ დაიშალა, რ-თა დიდი ნაწილი ისევ ა. ხ-ში ჩამოყალიბდა (საგოსტაშაბიშვილო — ცენტრით ალგეთბისში, საგერმანოზიშვილო — ცენტრით გუდარეხში და ა. შ.). XIX ს-ში ა. ხ. თბილ. გუბ. ბორჩალოს მაზრის შემადგენლობაში შედიოდა. ამჟამად ა. ხ-ის ზემოწელი თეთრი წყაროს რ-ნს ეკუთვნის, ქვემოწელი — მარნეულის რ-ნს.

*წყარო*: ვ ა ხ უ შ ტ ი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973.

*ლიტ*.: ბ ე რ ძ ე ნ ი შ ვ ი ლ ი ნ., საქართველოს ისტორიის საკითხები, წგნ. 1, თბ., 1964; თ ო დ რ ი ა თ., მანგლისის ხევი, «ძეგლის მეგობარი», 1970, №21.

*თ. თოდრია.*

**ალგითი,** სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (ლიხნის სოფსაბჭო), მდ. ხიფსთის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 30 *მ*, შავი ზღვიდან 2 *კმ*, გუდაუთიდან 5 *კმ*. ლიხნის კოლბა (მეჩაიეობა, მეთამბაქოეობა). დაწყ. სკოლა, რვაწლ. სკოლა სოფ. ბამბორაში (2 *კმ*).

**ალგირდასი,** ო ლ გ ე რ დ ი, ლიტვის დიდი მთავარი (1345—77), *გედიმინასის* შვილი, *კეისტუტისის* ძმა. წარმატებით იბრძოდა ლიტვის სამთავროს გასაფართოებლად. 1348 და 1370 მონაწილეობდა ტევტონთა ორდენის წინააღმდეგ ბრძოლებში. 1363 მდ. ბუგის მიდამოებში დაამარცხა თათართა ჯარი, ხელთ იგდო რუსეთის მიწების ნაწილი, დაიმორჩილა სმოლენსკის სამთავრო. ცდილობდა თავის გავლენაში მოექცია ფსკოვი და ნოვგოროდი, მაგრამ ვერ შეძლო. 1368—72 მხარს უჭერდა ტვერს მოსკოვის სამთავროს წინააღმდეგ ბრძოლაში. სამჯერ გაილაშქრა მოსკოვზე (1368, 1370, 1372) და სამჯერვე დამარცხდა.

*ლიტ*.: Греков И. Б., Очерки по истории междунар. отношений Вост. Европы XIV—XVI вв., М., 1963.

**ალგოლი,** β პ ე რ ს ე ვ ს ი ს, *ბნელებად-ცვალებადი ვარსკვლავი*. ა-ის ბრწყინვალება ცვალებადობს 2,2-იდან 3,5-მდე ვარსკვლავიერი სიდიდის ფარგლებში 2,867 დღე-ღამე პერიოდით; მანძილი მზიდან 36 პარსეკი ანუ 117 სინათლის წელია. ა-ის ბრწყინვალების ცვალებადობა აღმოაჩინა 1669 იტალ. მათემატიკოსმა და ასტრონომმა მონტანარიმ, მაგრამ არაბული სახელწოდება „ალ-ღულ" („ეშმაკის ვარსკვლავი") გვაფიქრებინებს, რომ არაბებს უფრო ადრე სცოდნიათ ეს ფაქტი. ცვალებადი ვარსკვლავები, რ-თაც ბრწყინვალების ცვალებადობის ისეთივე მრუდი აქვთ როგორიც ა-ს, განეკუთვნებიან ა ლ გ ო ლ ი ს ტ ი პ ი ს ვ ა რ ს კ ვ ლ ა ვ ე ბ ს.

**ალგოლი,** დაპროგრამების ენების გარკვეული ჯგუფის შემოკლებული სახელწოდება. მიღებულია ინგლ. სიტყვების algorithmic (ალგორითმული) და language (ენა) საწყისი ასოებიდან. დამუშავებულია სხვადასხვა ქვეყნის მეცნიერთა ჯგუფის მიერ (1958—60). ენის საბოლოო სახეს, რ-იც მიიღო პარიზის საერთაშ. კონფერენციამ (1960 იანვ.), ეწოდა „ალგოლ — 60".

ა-ის ძირითადი სიმბოლოებია ათობითი ციფრები, ლათ. მთავრული და ნუსხური ასოები, სასვენი ნიშნები, მათ. და ლოგიკური ოპერაციები, სხვა სპეც. ნიშნები და ზოგიერთი ინგლ. სიტყვა (კერძოდ, begin და end). ძირითადი სიმბოლოებიდან გარკვეული წესების საფუძველზე წარმოიქმნება კონსტრუქციები — რიცხვები და გამოსახულებები (არითმ., ლოგიკური და სხვ.), აღწერილობანი, შენიშვნები და ოპერატორები, რ-ებიც თავის მხრივ, ძირითად სიმბოლოებთან ერთობლიობაში წარმოქმნიან უფრო რთულ ოპერატორებს და ა.შ.; ა-ზე მოცემულ ალგორითმს ეწოდება ა ლ გ ო ლ-პ რ ო გ რ ა მ ა. სპეც. პროგრამის საშუალებით იგი გარდაიქმნება კონკრეტული ციფრული გამომთვლელი მანქანის ენაზე შედგენილ პროგრამად.

*ლიტ*.: Алгоритмический язык АЛГОЛ-60, пер. с англ., М., 1965; Лавров С. С., Универсальный язык программирования (АЛГОЛ-60), 2 изд., М., 1967.

**ალგოლოგია** (ლათ. Alga — ზღვის ბალახი, წყალმცენარე და ბერძნ. logos — მოძღვრება), მეცნიერება *წყალმცენარეების* შესახებ, ბოტანიკის ერთ-ერთი დარგი. მცირე ცნობები წყალმცენარეთა შესახებ ჯერ კიდევ XVIII ს. მოიპოვებოდა, მათი მეცნ. შესწავლა კი მიკროსკოპის აღმოჩენას უკავშირდება. კ. *ლინე* იცნობდა წყალმცენარეთა სულ რამდენიმე ათეულ სახეობას, ამჟამად აღწერილია 20 ათასამდე სახეობა. პირველი დაკვირვება წყალმცენარეებზე და მათი მიკროსკოპული აღწერა ეკუთვნის ჟ. პ. ე. ვოშეს (1803). ა-ის განვითარების პირველ ეტაპზე მეცნიერებმა დაიწყეს ახლად აღმოჩენილი წყალმცენარეების სხვადასხვა სახეობის აღწერა და სისტემატიზაცია (შვედი ბოტანიკოსები აგარდები, გერმანელი — კუტცინგი, ინგლისელი — ჰარვეი და სხვ.). მნიშვნელოვანი შედეგებია მიღებული წყალმცენარეთა უჯრედის, კერძოდ, ბირთვის აგებულებისა და მცენარისათვის მისი როლის შესწავლის საქმეში. წყალმცენარეთა მარტივმა აგებულებამ, მათი წმინდა კულტურების ხელოვნურად გამრავლების შესაძლებლობამ ხელი შეუწყო არა მარტო წყალმცენარეებთან დაკავშირებული საკითხების, არამედ სხვა ბიოლ. პრობლემების გადაწყვეტასაც, მაგ., მარტივი ორგანიზმის ონტოგენეზის შესწავლას, ბირთვის ფაზების მორიგეობის დადგენასა და სხვ. დიდი ყურადღება ექცევა წყალმცენარეების ციტოფიზიოლ. და ეკოლ. კვლევას. ფართოდ შეისწავლება მეურნეობაში წყალმცენარეთა გამოყენების შესაძლებლობანი.

*ლ. ყანჩაველი.*

**ალგონკინები,** ენით მონათესავე ინდიელ ტომთა დიდი ჯგუფი ჩრდ. ამერიკაში. ევროპულ კოლონიზაციამდე (XVII ს.) ვრცელი ტერიტ. ეკავათ ატლანტის ოკეანიდან კორდილიერებამდე. ტერიტორიულად ისინი ძირითადად ოთხ ჯგუფად იყოფიან: ჩრდ.-აღმ. ა. (*კრიები*, მონტანები, *ნასკაპიები*, მიკმაკები და სხვ.); ატლანტისპირეთის ა. (აბნაკები, ნარაგანსეტები, მასაჩუსეტსები, პოუჰატანები და სხვ.), ეს ჯგუფი თითქმის მთლიანად განადგურდა ევრ. კოლონიზაციის დასაწყისშივე; ცენტრ. ა. (*მოჰიკანები, დელავერები*, მაიამები, ილინოისები, *ოჯიბვეები, შაუნები*, საკუთრივ ა., *მენომინები* და სხვ.); დას. ა. („შავფეხიანები", ჩეიენები, *არაპაჰოები* და სხვ.). ა-ის ენები ცალკე ოჯახად გამოიყოფა ამერ. ინდიელთა ენებში. მათი ენებიდან მრავალი სიტყვა შეითვისეს კოლონისტებმა, რ-ებიც ამერ. აბორიგენთაგან ყველაზე ადრე სწორედ ა-ს გაეცნენ. ა-ის მეურნეობაში წამყვანი ადგილი ეკავა ნადირობას, თევზჭერას, ველური ბრინჯის შეგროვებას. მათ რელიგიას საფუძვლად ედო ანიმისტური რწმენები. ამჟამად ა. ცხოვრობენ აშშ-ისა (100 ათ.) და კანადის (75 ათ., 1961) რეზერვაციებში.

*ლიტ*.: Народы Америки, т. 1, М., 1959.

**ალგონკინური ენები,** ჩრდილოამერიკელ ინდიელთა ენების ერთ-ერთი ძირითადი ოჯახი. ამჟამად შემორჩენილია მხოლოდ აშშ-სა და კანადაში, უპირატესად „დიდი ტბების" მიდამოებში. იყოფა ხუთ ძირითად ჯგუფად: ე. წ. „შავფეხიან ინდიელთა" ენები, ჩეიენი, არაპაჰო, ცენტრ. და აღმ. ჯგ. (საკუთრივ ალგონკინური, ოჯიბვე, ოტავა, კრი, დელავარული, ფოქსი, აგრეთვე აწ მკვდარი ენები: მასაჩუსეტსური, მოჰიკანური და სხვ.) და კალიფორნიულ ენათა ჯგ. (ვიოტი და იუროკი). ა. ე-თვის დამახასიათებელია მკვეთრად გამოხატული ინკორპორაცია — ერთიანი კომპლექსი, რ-იც ფორმით სიტყვის ბადალია, შეესაბამება სხვა ენათა წინადადებას.

**ალგორითმების თეორია,** სიმბოლური ლოგიკის დარგი, რ-იც ალგორითმის ცნების დაზუსტების საშუალებით სწავლობს ალგორითმების ზოგად თვისებებს. ალგორითმის ინტუიციური, შინაარსობრივი ცნება არ არის საკმარისად ზუსტი, მის აღწერასა და ძირითადი ნიშნების ფორმულირებაში გვხვდება დასაზუსტებელი ფრაზები (კერძოდ, „სტანდარტული გარდაქმნა", „გასაგები მითითება", „გარდაქ-









ალგოლის ბრწყინვალების ცვალებადობის მრუდი. ბრწყინვალების ცვალებადობას იწვევს ორჯერადი სისტემის შემადგენელი A და B ვარსკვლავების გარემოქცევა სიმძიმის საერთო ცენტრის გარშემო და პერიოდული ურთიერთლაფარება.

მნის პროცესი"). მიუხედავად ამისა, მასობრივი პრობლემების დადებითად გადაწყვეტისათვის საჭირო ალგორითმების აღსაწერად ალგორითმის ინტუიციური ცნება სავსებით საკმარისი იყო. არსებითად შეიცვალა ვითარება XX ს. 30-იანი წწ-იდან, როდესაც ზოგიერთი მასობრივი პრობლემის დადებითად გადაწყვეტის შესაძლებლობაში, ე. ი. გარკვეული ალგორითმების არსებობაში ეჭვი შეიტანეს. ალგორითმების არსებობის შეუძლებლობის თეორემების დასამტკიცებლად ალგორითმის ინტუიციური ცნება საკმარისი არ აღმოჩნდა. შეიქმნა სპეც. თეორიები, რ-ებშიც ალგორითმის (და შესაბამისად გამოთვლადი ფუნქციის) ცნება დაზუსტებულია რეკურსიული ფუნქციის, $\lambda$ — კონვერსიის. ტიურინგ-პოსტის მანქანის, გარკვეული სახის ლოგიკურ აღრიცხვაში გამოსახვადი ფუნქციის, სასრული კომბინატორული პროცესისა და *ნორმალური ალგორითმის* ცნებით (ცნობილია ამ ცნებათა სხვადასხვა ვარიანტებიც). 1936 ა. ჩერჩმა წამოაყენა ჰიპოთეზა (იხ. *ჩერჩის თეზისი*) ალგორითმის ინტუიციური ცნებისა და მისი გარკვეული *ექსპლიკაციის* იგივეობის შესახებ. ეს ჰიპოთეზა სათანადო ცვლილებებით ყველა თეორიაშია მიღებული.

ა. თ. ალგორითმის დაზუსტებული ცნების საშუალებით განიხილავს მოცემული ალგორითმებისაგან ახალი, შეუღლებული ალგორითმების აგების საკითხს. ამა თუ იმ ამოცანის გადაწყვეტისას ხშირად გვიხდება ჩვენთვის უკვე ცნობილი ალგორითმების გამოყენება ან რიგრიგობით, ან განშტოებულად (შემთხვევების გარჩევით), ან კიდევ იტერირებულად ისეთი შედეგის მიღებამდე, რ-იც გარკვეულ პირობებს აკმაყოფილებს და ა. შ.; მოცემული ალგორითმების ამგვარი შეუღლებული გამოყენების პროცესებიც ალგორითმულია, სხვა სიტყვებით, შესაძლებელია აიგოს ალგორითმი, რ-იც სათანადო შეუღლება იქნება.

ალგორითმის ცნების დაზუსტებით მითითებებს ერთგვაროვანი სახე ეძლევა. ამგვარად ჩაწერილი მითითებების მიხედვით შესაძლებელი ხდება ალგორითმების კოდირება, რის შედეგადაც ზოგი ალგორითმის საწყის მონაცემად შეგვიძლია ავიღოთ მისივე მითითებების კოდი. ამგვარი ალგორითმები შესაძლოა განსაზღვრული იყოს თავისი კოდისათვის, შესაძლოა — არა. პირველ შემთხვევაში მათ თვითგანსაზღვრულს უწოდებენ, მეორეში კი — თვითგანუსაზღვრელს.

შესაძლებელია აიგოს ალგორითმი, რ-ის საწყისი მონაცემები იქნება ნებისმიერი $\mathfrak{A}$ ალგორითმის მითითებების კოდის კომბინაცია $\mathfrak{A}$-ს საწყის $X$ მონაცემებთან და რ-იც მოცემული $\mathfrak{A}$ ალგორითმის კოდსა და $X$ საწყის მონაცემს გადაამუშავებს და მოგვცემს $X$-ისადმი $\mathfrak{A}$-ს მიყენების შედეგს, თუკი $\mathfrak{A}$ განსაზღვრულია $X$-თვის; ხოლო როცა $\mathfrak{A}$ განუსაზღვრელია $X$-თვის, მაშინ იგი განუსაზღვრელია $\mathfrak{A}$-ს კოდისა და $X$-თვის. ასეთი ალგორითმი ასრულებს მოცემული $\mathfrak{A}$ ალგორითმის სამუშაოს. ამიტომ მას „უნივერსალურს" უწოდებენ.

ალგორითმების კოდირება და „უნივერსალური" ალგორითმის აგება გვაძლევს ზოგიერთი მასობრივი საკითხის ალგორითმული გადაწყვეტის შეუძლებლობის დამტკიცების მეთოდს. შეუძლებელი აღმოჩნდა ერთი შეხედვით ისეთი უაღრესად მარტივი მასობრივი საკითხის გადამწყვეტი ალგორითმის აგება, რ-იც ნებისმიერი ალგორითმის მითითებების კოდის მიხედვით „ამოიცნობდა", თვითგანსაზღვრულია იგი თუ თვითგანუსაზღვრელი. ამ ფაქტს ემყარება იმის დამტკიცება, რომ მრავალი მასობრივი საკითხის გადაწყვეტა შეუძლებელია. შეუძლებელია ნებისმიერი $\mathfrak{A}$ ალგორითმისა და მისი $X$ საწყისი მონაცემებისათვის ისეთი ალგორითმის აგება, რ-იც „გამოიცნობს" $\mathfrak{A}$ განსაზღვრულია $X$-თვის თუ არა. შეუძლებელია მოიძებნოს ალგორითმი, რ-იც ზუსტად აგებული ენის ფრაზების ყოველი კოდიდან „ამოარჩევდა" ალგორითმების მითითებათა კოდებს და სხვ.

ა. თ-ს იყენებენ მათ. ყველა დარგში, სადაც გვხვდება ალგორითმული პრობლემები, მაგ., ალგებრაში (იგივეობის პრობლემა ნახევარჯგუფებისათვის და, კერძოდ, ჯგუფებისათვის; 1947 ა. *მარკოვმა* და ე. პოსტმა ერთმანეთისაგან დამოუკიდებლად ააგეს ისეთი ნახევარჯგუფების მაგალითები, რ-ებისთვისაც იგივეობის პრობლემა ამოუხსნადია. 1952 ამგვარივე ჯგუფების მაგალითი ააგო პ. ნოვიკოვმა); ტოპოლოგიაში (ჰომეომორფიზმის პრობლემა, რ-ის ამოუხსნადობაც უმნიშვნელოვანეს შემთხვევათა კლასისათვის დაამტკიცა ა. მარკოვმა 1958); რიცხვთა თეორიაში და ა. შ.

ა. თ. მჭიდროდ უკავშირდება მათემატიკური დაფუძნების საკითხებს. ასე, მაგ., 1965 ა. *კოლმოგოროვმა* იგი გამოიყენა *ინფორმაციის თეორიის* დაფუძნების საკითხისათვის. ა. თ-ს განსაკუთრებით დიდი გამოყენება აქვს *გამოთვლითს მათემატიკასა* და *კიბერნეტიკაში*.

*ლიტ.*: Davis M., Computability and solvability, N. Y., 1958; აგრეთვე სტ. ალგორითმი.

*მ. ბეჟანიშვილი.*

**ალგორითმი** (Algorithmi არაბი მათემატიკოსის *ალ-ხვარაზმის* სახელის ლათ. ტრანსლიტერაცია), თანამედროვე ლოგიკასა და მათემატიკაში ა-ს უწოდებენ გარკვეულ ფარგლებში ცვალებადი საწყისი მონაცემების სტანდარტული გარდაქმნის ერთიან კონსტრ. მეთოდს (ზუსტად განსაზღვრული მითითებების ინსტრუქციების სისტემას) ან პროცესს. საწყის მონაცემებად ჩვეულებრივ იღებენ გარკვეული კლასის (ერთგვაროვანი) ამოცანების პირობების ჩანაწერებს. თუ ამ ამოცანას აქვს ამოხსნა, მაშინ მისი პირობის ჩანაწერს ა-ით ცალსახად გარდაქმნიან ამოხსნის ჩანაწერად; თუკი ამოცანას არა აქვს ამოხსნა, მაშინ მისი პირობის ჩანაწერის გარდაქმნის პროცესი შეიძლება უშედეგოდ შეწყდეს ან უსასრულოდ გაგრძელდეს. ა-ით განსაზღვრული გარდაქმნები წმინდა მექან. ხასიათისაა და არ საჭიროებს ამ პროცესში ადამიანის შემოქმედებითი ჩარევას. პრინციპულად ყოველთვის შესაძლებელია აიგოს მანქანა, რ-იც განახორციელებს ა-ის მითითებებს.

შუა საუკუნეების ევროპაში ა. ერქვა თვლის არაბულ სისტემას და მისი საშუალებით არითმ. ელემენტარული ოპერაციების ჩატარებას. თვლის პოზიციურ ათობით სისტემას და ამ სისტემაში არითმ. მოქმედებებს ევროპელები პირველად ალ-ხვარაზმის თხზულებით გაეცნენ. ამის გამო თავდაპირველად ისინი არითმ. სახელმძღვანელოებსაც ა-ს უწოდებდნენ.

ა-ების მაგალითია ორი ნებისმიერი რიცხვის (ვთქვათ, მთელი დადებითი რიცხვის) ჯამის, სხვაობის, ნამრავლისა და განაყოფის პოვნის მეთოდები (ან პროცესები), რ-ებიც არითმ. ყოველ სახელმძღვანელოშია აღწერილი; მითითებების სისტემა ორი ნებისმიერი რიცხვის უდიდესი საერთო გამყოფის პოვნისა (იხ. *ევკლიდეს ალგორითმი*), მთელკოეფიციენტებიანი წრფივი ორუცნობიანი განტოლების მთელი ფესვების პოვნისა და სხვ. საზოგადოდ, გარკვეული ტიპის ამოცანების ერთგვაროვანი, ზოგადი გადაწყვეტა ნიშნავს სათანადო ა-ების მოძებნას.

პოზიციურ ათობით სისტემაში ორი ნებისმიერი მთელი დადებითი რიცხვის სხვაობის პოვნის ა. შეიძლება შემდეგნაირად ჩამოვაყალიბოთ:

(1) საკლებს მიუწერეთ მაკლები ისე, რომ ერთეულები მოექცნენ ერთეულების ქვეშ, ათეულები — ათეულების ქვეშ, ასეულები ასეულების ქვეშ და ა. შ. შეასრულეთ მე-(2) მითითება.

(2) შეხედეთ ყველაზე მარჯვენა სვეტს, რ-იც ჯერ არ შეგიმოწმებიათ. შეასრულეთ მე-(3) მითითება. თუკი ასეთი სვეტი არ არსებობს, შეასრულეთ მე-(4) მითითება.

(3) თუ ცარიელია სვეტის მხოლოდ მეორე სტრიქონი, მესამე სტრიქონში ჩაიტანეთ ამავე სვეტსა და მის მარცხნივ პირველ სტრიქონში მდგომი ყველა რიცხვი; წერტილით დანიშნული ნულების ნაცვლად დაწერეთ ცხრიანები, ხოლო წერტილით დანიშნული ნულისაგან განსხვავებული რიცხვების ნაცვლად დაწერეთ ერთით ნაკლები რიცხვები, შეასრულეთ მე-(4) მითითება; თუ ცარიელია სვეტის მხოლოდ პირველი სტრიქონი, შეწყვიტეთ პროცესი: სხვაობა არ არსებობს, თუკი სვეტის არც პირველი და არც მეორე სტრიქონი არ არის ცარიელი, შეასრულეთ მე-(5) მითითება.

(4) წაშალეთ ყველაფერი, გარდა მესამე სტრიქონისა, აგრეთვე მესამე სტრიქონის ის ნულები, რ-თა მარცხნივაც ნულისაგან განსხვავებული ციფრი არ წერია: თუ მესამე სტრიქონი მხოლოდ ნულებისაგან შედგება, დატოვეთ ყველაზე მარჯვენა ნული: წაუშლელი დარჩება მოცემული რიცხვების სხვაობის ჩანაწერი, პროცესი შეწყვიტეთ.

(5) შეადარეთ ერთმანეთს სვეტის პირველი და მეორე სტრიქონის ციფრები, წერტილით დანიშნული ნულები ჩათვალეთ ცხრიანად, ხოლო წერტილით დანიშნული ნულისაგან განსხვავებული რიცხვები — ერთით შემცირებულად. თუ პირველი სტრიქონის რიცხვი ტოლია ან მეტია მეორისაზე, მაშინ პირველს გამოაკელით მეორე, სხვაობა ჩაწერეთ სვეტის მესამე სტრიქონში და შეასრულეთ მე-(2) მითითება. თუ პირველი სტრიქონის რიცხვი ნაკლებია მეორისაზე, დაიმახსოვრეთ იგი და შეასრულეთ მე-(6) მითითება.

(6) შეხედეთ უშუალოდ მარცხნივ მდგბარე სვეტის პირველ სტრიქონს, თუ ის ცარიელია, შეწყვიტეთ პროცესი, სხვაობა არ არსებობს. თუ ცარიელი არ არის, გაჰყევით მას სვეტ-სვეტ, სანამ არ შეხვდებით ნულისაგან განსხვავებულ რიცხვს. დანიშნეთ ის წერტილით, დაბრუნდით უკან დამახსოვრებული რიცხვისაკენ და გზადაგზა ყველა ნულიც დანიშნეთ წერტილით, გაადიდეთ დამახსოვრებული რიცხვი ათით, გამოაკელით მას მეორე სტრიქონში მდგომი რიცხვი, სხვაობა ჩაწერეთ იმავე სვეტის მესამე სტრიქონში და შეასრულეთ მე-(2) მითითება.

აღწერილი მითითებებით შეგვიძლია ერთმანეთს გამოვაკლოთ ორი ნებისმიერი დადებითი რიცხვი (როცა მათი სხვაობა არსებობს), თუ ვიცით გამოკლება ოცის ფარგლებში (ეს კი მექანიკურად შეიძლება ჩხირების დახმარებით). ამ მითითებათა თანახმად, მაგ., 305-ს რომ 217 გამოვაკლოთ, პროცესი შემდეგნაირად წარიმართება:

| | | | | |
|---|---|---|---|---|
| 305 | $\dot{3}\dot{0}5$ | $\dot{3}\dot{0}5$ | $\dot{3}\dot{0}5$ | $\dot{3}\dot{0}5$ |
| 217 | 217 | 217 | 217 | 217 |
| | 8 | 88 | 088 | 88 |

ხოლო 230-ს რომ 1205 გამოვაკლოთ, პროცესი უშედეგოდ შეწყდება:

| | | | | |
|---|---|---|---|---|
| 230 | $2\dot{3}0$ | $2\dot{3}0$ | $2\dot{3}0$ | $2\dot{3}0$ |
| 1205 | 1205 | 1205 | 1205 | 1205 |
| | | 5 | 25 | 025 |

მითითებათა ჩვენი სისტემა შეიძლება ისე გადაკეთდეს, რომ როცა მოცემული რიცხვებისათვის სხვაობა არ არსებობს, პროცესი უშედეგოდ კი არ შეწყდეს, არამედ უსასრულოდ გაგრძელდეს. ამისათვის საკმარისია მე-(3) და მე-(6) პუნქტებში

ფრაზა: „შეწყვიტეთ პროცესი, სხვაობა არ არსებობს" შევცვალოთ ფრაზით: „შეასრულეთ მე-(7) მითითება" და (1)—(6) მითითებებს დავუმატოთ მე-(7) პუნქტი: „გადაწერეთ ყველაფერი ხელახლა და შეასრულეთ მე-(7) მითითება".

ცხადია, სავალდებულო არ არის, რომ ა-ის საწყის მონაცემებად აღებული რიცხვები მხოლოდ პოზიციური ათობითი სისტემით იყოს ჩაწერილი. მეტიც, აუცილებელი არ არის საწყის მონაცემებად რიცხვების ან რაიმე სიდიდეების აღება. მათ ნაცვლად შეიძლება გამოვიყენოთ ნებისმიერი ხასიათის კონსტრუქციული ობიექტები და მათი ნებისმიერი კომბინაციები, ფიგურები.

ა-ის ცნების ძირითადი დამახასიათებელი ნიშნებია:

1. გარკვეულობა: მითითება (ინსტრუქცია) უნდა იყოს ზუსტი და გასაგები, უნდა გამორიცხავდეს ორაზროვნებას და ერთადერთი სახით სრულდებოდეს.

2. დისკრეტულობა: საწყისი მონაცემების გარდაქმნის პროცესი უნდა მიმდინარეობდეს ფიგურების წყვეტილი მონაცვლეობით. საწყის მომენტში მოცემული უნდა იყოს ა-ის საწყისი მონაცემი (გარკვეული ფიგურა, რაიმე ამოცანის პირობის ჩანაწერი). ყოველი შემდეგი მომენტის ფიგურა უნდა მიიღებოდეს სათანადო მითითებით წინა მომენტის ფიგურიდან.

3. დეტერმინირებულობა: ყოველ არასაწყის მომენტში მიღებული ფიგურა ცალსახად უნდა იყოს განსაზღვრული ერთადერთი მითითებით და დროის წინა მომენტის ფიგურით.

4. მასობრიობა (ზოგადობა): საწყისი მონაცემები შეიძლება იცვლებოდეს გარკვეულ ფარგლებში. შესაძლებელია საწყისი მონაცემების ჩანაწერი პოტენციურად განხორციელებადი იყოს.

5. შედეგიანობა: ა. გამიზნულია გარკვეული შედეგის მისაღებად, რ-იც ზოგი საწყისი მონაცემისათვის მართლაც მიიღება (პროცესის შეწყვეტა როგორც შედეგიანი, ისე უშედეგო, შეიძლება პოტენციურად განხორციელებადი იყოს).

ამბობენ, რომ ა განსაზღვრულია საწყისი მონაცემებისათვის, თუ მათ მიმართ ა-ის მიყენების პროცესი რაიმე ფიგურაზე შეწყდება; წინააღმდეგ შემთხვევაში ამბობენ, რომ ა. განუსაზღვრელია საწყისი მონაცემისათვის. ა-ის განსაზღვრულობა არ ემთხვევა მის შედგენილობას. პროცესის არაერთგვაროვანი შეწყვეტის თავიდან აცილების მიზნით შეგვიძლია დავთქვათ, რომ ყველა მონაცემი არ ჩავთვალოთ საწყის მონაცემად (კერძოდ, ის, რ-საც შედეგი არა აქვს, მაგრამ მისთვის ა. განსაზღვრულია), ან კიდევ ყოველი მითითება, რ-ის თანახმადაც საწყისი მონაცემისადმი ა-ის მიყენების პროცესი უშედეგოდ წყდება, შევცვალოთ ახალი მითითებით, რ-იც ასეთ შემთხვევებში მოითხოვს მიღებული ფიგურის გამეორებას. მაშინ პროცესი უშედეგოდ არასოდეს აღარ შეწყდება (ა-ის ცნების დაზუსტებისას მეორე შეთანხმების მიღება უფრო ბუნებრივი და მოსახერხებელია).

ა-ების საწყისი მონაცემები შეიძლება ჩაიწეროს გარკვეული ანბანის ასოებისაგან (სიმბოლოებისაგან) შედგენილი წრფივი მიმდევრობების — მოცემული ანბანის სიტყვების სახით. ასეთ შემთხვევებში ლაპარაკობენ ა-ებზე ანბანში.

გარკვეული კლასის ამოცანების პირობებისა და ამონახსნების ჩანაწერებს შეიძლება ეფექტურად შევუსაბამოთ არაუარყოფითი მთელი რიცხვები — მათი ნომრები. მაშინ ა-ის მოქმედება ცალსახად დახასიათდება იმ საწყისი მონაცემების ნომრებზე განსაზღვრული არითმ. ფუნქციით, რ-ებისთვისაც ა. განსაზღვრულია. მეორე მხრით, თუ არითმ. ფუნქციისათვის მოიძებნება ა., რ-იც ფუნქციის განსაზღვრების არიდან აღებული საარგუმენტო ფასებიდან გვაძლევს ფუნქციის ფასებს, მაშინ ასეთ არითმ. ფუნქციას ალგორითმულად გამოთვლადს, ეფექტურად გამოთვლადს ან, უფრო მარტივად, გამოთვლადს უწოდებენ. მიღებული ნუმერაციის თვალსაზრისით ა-ისა და გამოთვლადი ფუნქციის ცნობები ერთმანეთის ტოლმნიშვნელოვანია. ეს ფაქტი არ არის ტრივიალური და ალგორითმების თეორიაში იგი სპეც. დამტკიცებას საჭიროებს.

*ლიტ.*: Клини С К., Введение в метаматематику, пер. с англ., М., 1957, с. 195—343; Колмогоров А. Н.. Успенский В. А., К определению алгоритма, «Успехи математических наук», 1958, т. 13, в. 4, с 3—28; Марков А. А., Теория алгорифмов, «Труды Матем. ин-та АН СССР», 1954, т. 42.

*მ. ბეჟანიშვილი.*

**ალგორითმული ენები,** ფორმალური ენები, რ-ებიც ავტომატური *დაპროგრამების* საშუალებას იძლევა. ა. ე. შეიცავს სიმბოლოების ერთობლიობას (ენის ანბანი), ამ სიმბოლოებისაგან კონსტრუქციების შედგენის წესების სისტემას, კონსტრ. საშუალებით *ალგორითმის* გარკვეული კომპონენტების წარმოდგენას (ენის სინტაქსი) და ამ კონსტრ. ახსნის სისტემას, რ-იც მონაცემების ცალსახად გადამუშავების საშუალებას იძლევა (ენის სემანტიკა). ა. ე-ის ანბანს შეადგენს ასოები ან რაიმე სხვა სიმბოლოები. კონსტრუქცია შეიძლება იყოს ცხრილები, ცხრილთა სისტემები, სიტყვები, სიტყვათა მიმდევრობანი. კონსტრუქცია აზრიანია, თუ ის ექვემდებარება ენაში მიღებულ ახსნის სისტემას. ა. ე-ს ახასიათებს კონსტრ. იერარქიული წყობა. იერარქიული წყობა გულისხმობს წესებს, რ-თა საშუალებითაც აზრის შემცველი მინ. კონსტრუქციები, ე. წ. მორფემები დგება, ხოლო შედარებით რთული კონსტრუქციების აგების წესები უკვე ალგორითმს წარმოადგენს. ბევრი ალგორითმული ენა ითვალისწინებს ალგორითმისაგან ახალი ალგორითმის აგების წესებს.

ა. ე-ის გადამუშავებისას ცდილობენ, რომ ენამ დააკმაყოფილოს შემდეგი პირობები: 1. იყოს იოლად შესასწავლი, გასაგები და გამოსაყენებელი; 2. კომპაქტურად აღწეროს პროცესები; 3. შეიძლებოდეს მისი გამოყენება პუბლიკაციაში; 4. იყოს უნივერსალური. ზემოთ ჩამოთვლილი თვისებები ურთიერთსაწინააღმდეგოა და მათი ერთდროულად დაკმაყოფილება შეუძლებელია. პირველი პირობის დასაკმაყოფილებლად ა. ე-ში იყენებენ მათ. ფორმულებს ან ბუნებრივი ენის სიტყვებს. მეორე და მეოთხე პირობების შეუთავსებლობა გვაიძულებს გამოვიმუშაოთ შედარებით ვიწრო სფეროში გამოსაყენებელი ა. ე. ალგორითმული ენა *ალგოლი* გამომუშავებულია გამოთვლითი მათ. ზოგიერთი ამოცანის რიცხვითი ამოხსნის პროცესების ასაწერად. მაგრამ ინფორმაციული ამოცანების ამოხსნის პროცესების ასაწერად ალგოლი მოუხერხებელია (თუმცა ამ მიზნით მისი გამოყენება შესაძლებელია), ამისათვის იყენებენ სპეც. ე. წ. „ინფორმაციულ" ა. ე-ს. ცნობილია მრავალი ალგორითმული ენა: *კობოლი, ფორტრანი*, იპლი და სხვ.

**ალდანი,** მდინარე იაკუტიის ასსრ-ში, მდ. ლენის მარჯვ. შენაკადი. სათავე სტანოვოის ქედის ჩრდ. კალთაზე აქვს. სიგრძე 2273 *კმ*, აუზის ფართ. 729 ათ. *კმ*². ზემოწელში კვეთს ალდანის ზეგანს და აჩენს კანიონისებრ ხეობას, შუაწელში (მდ. უჩურისა და მდ. მაიას შესართავებს შორის) მისი სიგანე 150—250 *მ* აღწევს; ქვემოწელში ხეობის ნაპირები დაბლდება და მდინარე იტოტება. საზრდოობს თოვლისა და წვიმის წყლით. საშ. წლ. ხარჯი შესართავთან 5060 *მ*³/*წმ*. წყალდიდობა მაის-ივლისში. ოქტომბრის ბოლოდან მდინარე ყინულით იფარება, ყინულმვრა შუა მაისში იწყება. ა-ის ზოგი პატარა შენაკადი ფსკერამდე იყინება. მთავარი შენაკადებია: მარჯვ.—ტიმპტონი, უჩური, მაია; მარცხ. — ამგა. სანაოსნოა ქვემოწელში. ჰიდროენერგია ნაკლებად არის გამოყენებული. მდიდარია თევზით. ა-ის აუზშია ქ-ები ალდანი, ტომოტი, უსტმაია, ხანდიგა და სხვ. ამ რაიონშია ოქროს და ქვანახშირის მნიშვნელოვანი საბადოები.

**ალდანი** (1939-მდე დაბა ნ ე ზ ა მ ე ტ ნ ი), ქალაქი რსფსრ იაკუტიის ასსრ-ში, ამურ — იაკუტიის ავტომაგისტრალზე. ალდანის რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგ. ბოლშოი ნევერიდან 648 *კმ*. 20 ათ. მცხ. (1974). სამხრ. იაკუტიის ოქროსა და ქარსის მრეწვ. ეკონ. და ადმ. ცენტრი. ავტოსარემონტო ქ-ნა. პოლიტექნიკუმი, სამედ. სასწავლებელი. გაშენდა XX ს. 20-იან წლებში ოქროს მდიდარი საბადოების აღმოჩენასთან დაკავშირებით.

**ალდანის მთიანეთი,** მთიანეთი აღმ. ციმბირში, იაკუტიის ასსრ სამხრ. ნაწილში, სტანოვოის ქედის ჩრდ-ით, მდ. ოლიოკმასა და მდ. უჩურს შორის. საშ. სიმაღლე 800—1000 *მ*, მაქს.—2306 *მ*. აგებულია უმთავრესად არქეული და პროტეროზოური გნაისებით და კრისტ. ფიქლებით. ა. მ. ღრმად არის დანაწევრებული ალდანისა და ამგის შენაკადებით. 1200—1300 *მ*-მდე ტაიგაა, უფრო მაღლა — ტუნდრა. ა. მ-ზე არის რკინის მადნის, ქვანახშირის, ქარსის, ოქროს საბადოები.

**ალდებარანი,** ა კ უ რ ო ს ი, კუროს თანავარსკვლავედის ყველაზე ბრწყინვალე, პირველი ვარსკვლავიერი სიდიდის მოწითალო გიგანტი ვარსკვლავი. მოცულობით დაახლ. 50 ათასჯერ აღემატება მზეს, ჩვენგან დაშორებულია 21 *პარსეკით* ანუ 68 სინათლის წლით. მოჩანს შემოდგომაზე და ზამთარში.

**ალდე დედოფალი,** *გიორგი I-ის* მეორე ცოლი, ოსთა მეფის ასული. ქმრის გარდაცვალების შემდეგ შვილთან — დემეტრე უფლისწულთან ერთად ცხოვრობდა ანაკოფიის ციხეში. 1032, ბაგრატ IV-თან შინადინასტიური ბრძოლების დროს, მან და დემეტრემ ანაკოფია ბერძნებს გადასცეს. დემეტრე უფლისწულის გარდაცვალების შემდეგ ა. დ. შვილიშვილთან (დემეტრეს შვილთან) ერთად ოსეთში დასახლდა.

*ლიტ.*: ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 2, თბ., 1965.

**ალდერი** (Alder) კურტ (10. VII. 1902—20. VI. 1958), გერმანელი ქიმიკოსი, ფილოს. დოქტორი (1926). 1930—36 ასწავლიდა ქიმიას კილის უნ-ტში. 1936—40 ხელმძღვანელობდა ფირმა „ი. გ. ფარბენინდუსტრის" სამეცნ.-კვლ. განყ-ბას. 1940-იდან იყო კელნის უნ-ტის ქიმ. ინ-ტის დირექტორი. 1928 ო. დილსთან ერთად აღმოაჩინა და დაამუშავა დიენური სინთეზის საფუძვლები (ნობელის პრემია ქიმიაში ო. დილსთან ერთად, 1950). იკვლევდა აგრეთვე სტერეოქიმიის, პოლიმერიზაციისა და სხვ. საკითხებს.

*თხზ*: Diene synthesis and related reaction types. წგნ.: Nobel lectures. Chemistry. 1942—1962, Amst. — L. — N. Y., 1964, p. 267.

*ლიტ.*: Вассерман А., Реакция Дильса-Альдера, пер. с англ., М., 1968.

**ალდეჰიდები,** $R{-}C{\overset{\displaystyle O}{\underset{\displaystyle H}{\lessgtr}}}$ ორგ. ნაერთების კლასი, რ-იც ორგ. რადიკალსა (R) და წყალბადის ატომთან დაკავშირებულ კარბონილის ჯგუფს $>C{=}O$ შეიცავს. მიიღება პირველადი სპირტების დაჟანგვით, ერთფუძიანი ორგ. მჟავებისა და მათი ქლორანჰიდრიდების აღდგენით, ჭიანჭველმჟავასა და სხვა რომელიმე კარბონმჟავას კალციუმის შერეული მარილის გამოხდით: $RCOOCaOOCH \rightarrow RCHO + CaCO_3$ და ა. შ. აცეტილენზე წყლის მოქმედებით აცეტალდეჰიდის მიღებას,

ვერცხლისწყლის მარილების თანაობისას, სამრეწვ. მნიშვნელობა აქვს: $HC\equiv CH + H_2O \rightarrow CH_3CHO$ (იხ. *კუჩეროვის რეაქცია*). ჰომოლ. რიგის პირველი წევრები, გარდა ფორმალდეჰიდისა, მძაფრსუნიანი მოძრავი სითხეებია და წყალში კარგად იხსნება; ჰომოლ. რიგის შემდეგი წევრები კი მყარი ნივთიერებებია, წყალში არ იხსნება. ა. ადვილად შედის მიერთების, პოლიმერიზაციის, ჩანაცვლებისა და კონდენსაციის რეაქციებში, რაც კარბონილის ჯგუფის $\pi$-ბმის პოლარიზაციით აიხსნება. ა-ს ფართოდ იყენებენ ფენოლალდეჰიდური ფისების წარმოებაში, პარფიუმ. და კვების მრეწველობაში სურნელოვან ნივთიერებად (ვანილინი, ციტრალი და სხვ.) და პრაქტ. მნიშვნელობის მქონე ზოგიერთი ნაერთის (ძმარმჟავას, ეთილაცეტატის, უროტროპინისა და სხვ.) სინთეზისათვის.

**ალდეჰიდმჟავები და კეტონმჟავები,** ორგ. ნაერთები, რ-თა მოლეკულა, მჟავებისათვის დამახასიათებელი კარბოქსილის



$-C(=O)OH$ ჯგუფის გარდა, შეიცავს



$-C(H)=O$ (ალდეჰიდმჟავები) ან $>C=O$ (კეტონმჟავები) ჯგუფებს. ალდეჰიდმჟავაა, მაგ., გლიოქსილმჟავა (I), კეტონმჟავა კი — პიროყურძენმჟავა (II).



$$\underset{I}{OHC-COOH} \qquad \underset{II}{CH_3-CO-COOH}$$

ა. და კ. ბუნებრივ ნაერთებში გვხვდება, ზოგიერთი მათგანი შაქრების სპირტული დუღილის შუალედური პროდუქტია, მნიშვნელოვან როლს ასრულებენ ნივთიერებათა ცვლაში.



ა

ალდროვანდა; ა–ყვავილი.

**ალდინები,** ა ლ დ ე ბ ი, იტალ. მესტამბის *ალდუს მანუციუსის* გამოცემები (XV–XVI სს.). მეტწილად მცირე ფორმატისა იყო, გამორჩეული შრიფტით იწყობოდა და საგანგებო ქაღალდზე ან ეტრატზე იბეჭდებოდა. ემბლემად ღუზაზე შემოხვეული დელფინი ჰქონდა. ა. სწრაფად გავრცელდა და იმდროინდელი ბაზრიდან განდევნა დიდტანიანი და ძვირად ღირებული ფოლიანტები.

ა-ის დიდი რაოდენობა დაცულია ვ. ი. ლენინის სახ. სსრკ ბ-კაში (მოსკოვი) და მ. სალტიკოვ-შჩედრინის სახ. სახელმწ. საჯარო ბ-კაში (ლენინგრადი).

**ალდოლაზა,** *ლიაზების* ჯგუფის ფერმენტი, რ-იც წყვეტს და ასინთეზებს ნახშირბადულ ბმებს (–C–C–). მოლ. მასა 147000–180000, შედგება ორი პოლიპეპტიდური ჯაჭვისაგან. ცხოველებში უმეტესად ჩონჩხის კუნთებში გვხვდება და მონაწილეობს *გლიკოლიზის* პროცესში, რის შედეგადაც წარმოიქმნება ენერგიით მდიდარი ნაერთები (ატფ და სხვ.); მცენარეებში კი — იმ ნაწილებში, რ-ებშიც მიმდინარეობს *ფოტოსინთეზი*.

**ალდოლები,** ა ლ დ ე ჰ ი დ ს პ ი რ ტ ე ბ ი, ორგ. ნაერთები, რ-თა მოლეკულა ჰიდროქსილისა — OH და კარბონილის $>C=O$ ჯგუფებს შეიცავს. მაგ., აცეტალდოლი $CH_3CH(OH)CH_2CHO$. ა. მიიღება *ალდოლური კონდენსაციით*.

**ალდოლური კონდენსაცია,** ალდეჰიდის ორი მოლეკულის ურთიერთქმედება, რ-ის შედეგად წარმოიქმნება ალდეჰიდსპირტი. მაგ., ძმრის ალდეჰიდისაგან β-ოქსიერბომჟავას ალდეჰიდი (ალდოლი) $CH_3CHO + CH_3CHO \rightarrow CH_3CH(OH)CH_2CHO$ მიიღება. ა. კ-ის კატალიზატორებია ფუძეები და მჟავები. ა. კ. მნიშვნელოვანი სინთეზური რეაქციაა, იყენებენ მრეწველობაში.

სხვადასხვა ფორმის ალებარდა.

**ალდოსტერონი,** ა ლ დ ო კ ო რ ტ ი ნ ი, თირკმელზედა ჯირკვლის ქერქის ჰორმონი *კორტიკოსტეროიდების* ჯგუფისა. აწესრიგებს ორგანიზმში მინერ. ცვლას. მოლ. მასა 360,43. ა. 1952 კრისტალების სახით გამოყვეს, 1959 კი სინთეზურად მიიღო ვ. ვეტშტეტერმა. ა. ხელს უწყობს ორგანიზმში ნატრიუმის იონების ($Na^+$) შეკავებას და კალიუმის იონების ($K^+$) შარდთან, ნერწყვთან და ოფლთან ერთად გამოყოფას. მისმა უკმარისობამ (თირკმელზედა ჯირკვლის ამოკვეთის ან *ადისონის სნეულების* დროს) შეიძლება ორგანიზმის დაღუპვა გამოიწვიოს, ხოლო ზედმეტი რაოდენობით წარმოქმნამ (თირკმელზედა ჯირკვლის სიმსივნის, გულისა და თირკმლების ზოგი დაავადების დროს) — ორგანიზმიდან წყლის გამოყოფის შეფერხება (შეშუპება), სისხლის წნევის მომატება და სხვ. ა-ის სეკრეციის დონეს განსაზღვრავს სისხლის პლაზმაში $Na^+$ და $K^+$ შეფარდებითი შემცველობა და არეგულირებს *შუამდებარე ტვინი*.

**ალდრინი,** მავნე მწერებთან ბრძოლის ქიმ. საშუალება. იხ. სტ. *ინსექტიციდები*.

**ალდროვანდა** (Aldrovanda vesiculosa), მწერიჭამია წყლის მცენარე დროზერისებრთა ოჯახისა. ა. უფესვოა, ძაფისებრი ღეროებით წყალში ჩაყურსული; რგოლურად განლაგებული ფოთლების განიერი ყუნწი გრძელი ჯაგრებით ბოლოვდება, ზედ ფოთოლზე კი მომნელებელი ჯირკვლები და მგრძნობიარე ბუსუსები აქვს, რ-თა გაღიზიანებისას ფოთოლი შუაზე იკეცება და მსხვერპლს შიგ იმწყვდევს, შემდეგ კი ინელებს. ა. იკვებება მწერებით, წყლის ლარვებით და კიბოსნაირებით. გვხვდება დას. ევროპაში, აფრიკაში, აღმ. და სამხრ.-აღმ. აზიასა და ავსტრალიაში. სსრკ-ში ბევრგან არის, საქართველოში მხოლოდ ბებესირის ტბაშია (აფხაზეთი) ნახული.

**ალდროვანდი** (Aldrovandi) ულისე (11. IX. 1522 — 10. V. 1605), იტალ. ბუნებისმეტყველი. ბოლონიაში დააარსა ბოტან. ბაღი და მუზეუმი. მისი შრომებიდან აღსანიშნავია „ორნითოლოგია“ (ტ. 1–3, 1599–1603), „მწერების შესახებ“ (1602). პირველმა აღწერა მრავალი ცხოველი, უმეტესად ეგზოტიკური სახეობები. ხელი შეუწყო ემბრიოლოგიის განვითარებას.

**ალდუს მანუციუსი** (Aldus Manutius, Manuzio Aldo) (1449–1515), აღორძინების ეპოქის იტალიელი (ვენეციელი) ჰუმანისტი, მესტამბე და გამომცემელი. 1494 დააარსა სტამბა და გამოსცა ძვ. ბერძენ, რომაელ და აღორძინების ეპოქის კლასიკოსთა მეცნიერულად დამუშავებული თხზულებანი. ა. მ-ის გამოცემებს *ალდინებს* უწოდებდნენ. ა. მ-ის გარდაცვალების შემდეგ მისი საქმის გამგრძელებლებმა 1597-მდე გამოსცეს 900-ზე მეტი ალდინი.

**ალებარდა** (გერმ. Hellebarde <Hellebarte <საშ. ზემოგერმ. Helmbarte; <Helm — ტარი, ვადა, Barte — ცული), ჩუგლუგი, საომარი ცული; ხისტარიანი საგმირელი და საჩეხი იარაღი; შუბი, ზედ დამაგრებული ცულით, რ-საც ყუაზე კაუჭი ჰქონდა მხედრის ცხენიდან ჩამოსაგდებად. ხმარობდნენ შვეიც. ქვეითნი და გერმ. *ლანდსკნეხტები* (XIV–XVI სს.). ზოგ ქვეყანაში XVIII ს-მდე შემორჩა.

**ალეგორია** (ბერძნ. Allēgoria — ნართაული თქმა <allē — სხვა, სხვაგვარად და agoreuō — ვლაპარაკობ, წარმოვთქვამ), აბსტრაქტული იდეების პირობითი გამოხატვა ხელოვნების მხატვრული სახეებით. კავშირი მხატვრულ სახესა და ალეგორიის შინაარსს შორის ანალოგიით მყარდება. სიმბოლოსაგან განსხვავებით ა-ს ყოველთვის ერთი მნიშვნელობა აქვს. ტერმინი „ა.“ პირველად გვხვდება ფსევდოლონგინესა და ციცერონის ტრაქტატებში ორატორული ხელოვნ. შესახებ. ა-ს განსაკუთრებული მნიშვნელობა ენიჭებოდა შუა საუკ. ესთეტიკაში. როგორც მხატვრული სახის



პ ა ო ლ ო ვ ე რ ო ნ ე ზ ე. ალეგორია «დიდება აგვირგვინებს ღირსებას». ფრესკა ბარბაროვოლპის ვილაში. მაზერი. დაახლ. 1561.

სპეციფ. ფორმა, იგი დაწვრილებით არის განხილული XVIII–XIX სს. გერმ. ესთეტიკაში (ვინკელმანი, გოეთე, შელინგი, ჰეგელი, შოპენჰაუერი და სხვ.).

ლ ი ტ-რ ა შ ი ბევრი ალეგორიული მხატვრული სახე შემოტანილია მითოლოგიიდან და ფოლკლორიდან. ა-ზე იგება მორალიტე, იგავი. ა. გვხვდება სხვა ჟანრებშიც. ალეგორიულ ჟანრს, მეთოდსა და ხერხს განსაკუთრებით ხშირად იყენებდნენ შუა საუკუნეების ქრისტ. ლიტ-რაში, როცა მწერლობა უპირატესად აბსტრ. ცნებებს მიმართავდა [„ვარდის რომანი“, „მელის (რაინიკეს) რომანი“, ალეგორიული ლირიკა საერთოდ და სხვ.]. XIX ს. II ნახევრიდან ა-ის ცნება შეიზღუდა და მხატვრული ხერხის ვიწრო მნიშვნელობაღა შეინარჩუნა, იხ. *ტროპი*.

ძვ. ქართულ ლიტ-რაში ა. სათავეს იღებს ბიბლიური წიგნებიდან; გვხვდება როგორც სას., ისე საერო მწერლობაში (ჰიმნოგრაფია, სახოტბო პოეზია, „ვეფხისტყაოსანი“). აღორძინების ეპოქაში ა-ს განსაკუთრებით ხშირად მიმართავენ თეიმურაზ I, სულხან-საბა ორბელიანი, დ. გურამიშვილი. XIX ს-ში ალეგორიული ხასიათისაა ეროვ. თემაზე დაწერილი თხზულებები (ი. ჭავჭავაძის „ბაზალეთის ტბა“, ა. წერეთლის „გაზაფხული“, „სულიკო“, ვაჟა-ფშაველას „არწივი“, „ბახტრიონი“ და სხვ.).

ს ა ხ ვ. ხ ე ლ ო ვ ნ ე ბ ა შ ი ა. ერთ-ერთი ჟანრია, რ-ის ნიშნებიც ჯერ კიდევ ანტ. მითოლ. გამოსახულებებში გვხვდება. ღრმად ჰუმანისტური შინაარსისაა რენესანსის ხანის ა.; განსაკუთრებით რთული და მრავალფეროვანი გახდა იგი მანერიზმის, ბაროკოსა და როკოკოს ხელოვნებაში. კლასიციზმისა და აკადემიზმისათვის ა. „მაღალი“ *ისტორიული ჟანრის* ნაწილია. თანამედროვე ხელოვნებაში კი ფსიქოლოგიურად უფრო განვითარებულ სიმბოლურ სახეებს უთმობს ადგილს.

**ალეგრეტო** (იტალ. allegro — მხიარული, მკვირცხლი და etto — კნინ. სუფიქსი), მ უ ს ი კ ა შ ი 1. ზომიერად ჩქარი, მაგრამ *ალეგროზე* ნელი ტემპი; 2. ამ ტემპით შესასრულებელი მუსიკალური პიესა ან მისი ნაწილი.

**ალეგრი** [იტალ. allegri — (იყავით) მხიარული — სახუმარო წარწერა ლატარიის გაცუდებულ ბილეთზე], ლატარია, რ-იც ბილეთის შეძენისთანავე გათამაშდება და მოგებაც მაშინვე გაიცემა.

**ალეგრია** (Alegria) სირო (4. XI. 1909, სარტიბამბა, — 18. II. 1967, ლიმა), პერუელი მწერალი, კრიტ. რეალიზმის ერთ-ერთი თვალსაჩინო წარმომადგენელი ლათ. ამერიკაში. სოც. რომანებში „ოქროს გველი“ (1935), „მშიერი ძაღლები“ (1939),

„დილსა და უცხო სამყაროში" (1941) ასახავს პერუს ინდიელთა ტრაგიკულ ცხოვრებას. ა-ს რომანები ე. წ. „ინდიანისტური სკოლის" საუკეთესო ნაწარმოებთა რიცხვს განეკუთვნება.

**ალეგრო** (იტალ. allegro — მხიარული, მკვირცხლი), 1. მ უ ს ი კ ა შ ი — ჩქარი ტემპი ან ამ ტემპით შესასრულებელი მუს. პიესა თუ მისი ნაწილი, ჩვეულებრივ სიმფონიის, კვარტეტის, სონატის პირველი (ან ზოგჯერ სხვა) ნაწილი; ს ო ნ ა ტ უ რ ი ა. — სონატურ-სიმფონიური ციკლის მთავარი ნაწილის კლასიკური სტრუქტურა (იხ. *სონატური ფორმა*). 2. ბ ა ლ ე ტ შ ი — პა-დე-დეს, პა-დე-ტრუას ჩქარი ნაწილი, ან მოქმედების დამამთავრებელი მასობრივი ცეკვა.

**ალევი** (Halévy) ელი (6. IX. 1870, — 21. VIII. 1937), ფრანგი ისტორიკოსი. თავის მთავარ ნაშრომში „ინგლისელი ხალხის ისტორია XIX ს." (4 ტ.) და მის გაგრძელებაში „ეპილოგი" (2 ტ.) ინგლ. პარლამენტარიზმის მეხოტბედ გვევლინება. პოლიტ. იდეალად ა. მიიჩნევდა დედოფალ ვიქტორიას დროინდელ ლიბერალიზმსა და პარლამენტარიზმს. ლექციებში სოციალიზმზე ცდილობდა დაემტკიცებინა, რომ სოციალიზმი ომის პროდუქტია და სოციალ. სახელმწიფოში ინდივიდ. თავისუფლება შეუძლებელია. ა-ის ნაშრომთა მთავარი ღირებულებაა მდიდარი ფაქტობრივი მასალა.

*თხზ.*: Г а л е в и Э., История Англии в эпоху империализма, пер. с франц., под ред. и с предисл. Б. Г. Вебера, т. 1, М.—Л., 1937.

**ალევი,** ძველი სოფელი ქსნის მარცხ. შენაკად ალეურის ქვემოწელზე (ახლანდ. ლენინგორის რ-ნი). იყოფოდა ქვემო და შუა უბნებად, რ-ებიც შემდეგ ცალ-ცალკე სოფლებად იქცნენ (ახლანდ. *ქვემო ალევი* და *შუა ალევი*). ადამიანს ამ მიდამოებში უკვე ბრინჯაოს ხანაში უცხოვრია. გვხვდება ანტ. პერიოდის სამარხებიც. ფეოდ. ხანაში ა. ჯერ ქსნის ხევში შედიოდა, შემდეგ — ქსნის საერისთავოში. ეკუთვნოდა ა-ის სამების ეკლესიას (VIII—IX სს.), რ-იც მის სამხრ.-აღმ-ით 3—4 *კმ*-ზე უნაგირა მთის თხემზე დგას. ა-ის ე. წ. ოქროსკარიანი სამების ეკლესია მდიდარი და განთქმული სალოცავი იყო აღმ. საქართველოში. ეკლესია დარბაზულია, სწორკუთხა საკურთხევლითა და ტრომპებზე დაყრდნობილი კონქით.



ალევის სამება. VIII—IX სს.

1804 ა-ში 500-ზე მეტი კაცი ცხოვრობდა 33 კომლად. 1865 იგი ქსნის საპოლიციო უბნის ზემო ა-ის სასოფლო თემში შედიოდა და 50 კომლს ითვლიდა.

*წყარო*: ვ ა ხ უ შ ტ ი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973.

*ლიტ.*: გ ვ ა ს ა ლ ი ა ჯ., ქსნის ხეობის ისტორიული გეოგრაფიის საკითხები, «საქართველოს ისტორიული გეოგრაფიის კრებული», 1967, [ტ.] 3; მ ი ს ი ვ ე, ქსნის ხეობის ძეგლები, «ძეგლის მეგობარი». 1970, № 21.

**ალევის ქედი,** ლ ო მ ი ს-ა ლ ე ვ ი ს ქ ე დ ი, კავკასიონის სამხრ. შტო. არხის ქედით უერთდება მთავარი წყალგამყოფი ქედის ტოტს — ხარულის ქედს. ა. ქ. მდ-ების ქსნისა და არაგვის წყალგამყოფია. იწყება მექეთის მწვერვალთან, რ-იც ქედის უმაღლესი წერტილია (2937 *მ*). ქედზე აღმართულია მწვერვალები: შელი (2579 *მ*), მუნჯუხი (2685 *მ*), ყურყუტა (2681 *მ*), ლომისი (2452 *მ*) და სხვ. სამხრ-ით ბოლოვდება ლორწომისკლდის (ალევისკლდის) მასივით (1973 *მ*). მაღლა ქედზე სუბალპ. და ალპ. მდელოებია, ქვემოთ — ფართოფოთლიანი ტყეები.

**ალევკია ალიმენტურ-ტოქსიკური,** ს ე პ ტ ი კ უ რ ი ა ნ გ ი ნ ა, სისხლის წარმომქმნელი აპარატის დაავადება, რ-ის დროსაც მკვეთრად მცირდება სისხლში ლეიკოციტების, თრომბოციტებისა და ერითროციტების რაოდენობა. იწვევს მინდორში გამოზამთრებული მარცვლეულით (ფეტვი, ხორბალი, ჭვავი, წიწიბურა, ქერი, შვრია) მოწამვლა. მარცვლებში წარმოქმნილი მომშხამავი ნივთიერებები შლის ძვლის ტვინის სისხლის წარმომქმნელ უჯრედებს და აფერხებს სისხლის წარმოქმნის პროცესს. ა-ის შედეგად შეიძლება განვითარდეს კანისა და ლორწოვანი გარსის კვდომის (ნეკროზის) კერები, განგრენული პნევმონია, სეფსისი, ძლიერი სისხლნაკლებობა, ზოგჯერ მოსალოდნელია სისხლდენა ცხვირიდან ან შინაგანი ორგანოებიდან. ა. უმეტესად გაზაფხულზე ვლინდება.

მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: სისხლის გადასხმა, B ჯგუფის ვიტამინები, ასკორბინის მჟავა, ჰორმონული პრეპარატები, გამაგლობულინი, ანტიბიოტიკები, მძიმე შემთხვევაში — ძვლის ტვინის გადანერგვა.

პ რ ო ფ ი ლ ა ქ ტ ი კ ა: მინდორში გამოზამთრებული მარცვლეულის სპეც. გადამუშავება; მოსახლ. საყოველთაო გამოკვლევა დაავადების პირველი შემთხვევის გამოვლენისთანავე.

**ალევრიტი** (ბერძნ. aleuron — ფქვილი), დანალექი ფხვიერი ქანი, დედაქანის დაშლის პროდუქტი. შედგება წვრილი (0,1—0,01 *მმ* ზომის) ნამსხვრევი დაკუთხული მასალისაგან. ტერმინი „ა." შემოიღო ა. ზავარიცკიმ 1930. მარცვლების ზომის მიხედვით ა. გარდამავალია *ფსამიტსა* (ქვიშას) და *პელიტს* (თიხას) შორის. წარმოშობით ქვიშისაგან არ განსხვავდება. ა-ს განეკუთვნება მტვერი, შლამი, ლიოსი და სხვ.

**ალევროლითი** (ბერძნ. aleuron — ფქვილი, lithos — ქვა), მკვრივი დანალექი ქანი. წარმოიქმნება *ალევრიტის* შეცემენტებით და გამკვრივებით დიაგენეზის პროცესში. უმთავრესად შედგება 0,1—0,01 *მმ* ზომის მარცვლებისაგან. ქანის მინერ. და ქიმ. შედგენილობას დედაქანი და მისი შეცვლის ხასიათი განაპირობებს. ფართოდ გავრცელებულია სხვადასხვა ასაკის დანალექ გეოლ. ფორმაციებში. დიდი რაოდენობით გვხვდება საქართვ. და კავკ. იურულ და უფრო ახალგაზრდა ნალექებში.

**ალეზია** (Alesia), ციხე-ქალაქი ძვ. გალიაში [ახლანდ. ქ. დიჟონის მახლობლად, (საფრ.)]; რომაელთა წინააღმდეგ გალების აჯანყების ცენტრი. ა-ში გამაგრებული იყო 80 ათ-მდე მეამბოხე (ინსურგენტი) *ვერცინგეტორიქსის* მეთაურობით. ძვ. წ. 52 იულიუს კეისარმა 60 ათ. მეომრით (50 ათ. რომაელი ლეგიონერი და 10 ათ. გერმ. მხედარი) ალყა შემოარტყა ა-ს. მეამბოხენი თავგანწირვით იბრძოდნენ, მაგრამ რომაელთა სამხ. ხელოვნებამ და საალყო ტექნიკამ გატეხა მათი წინააღმდეგობა. ა-ის დამარცხებით დასრულდა გალიის დაპყრობა.

**ალეთოლოგია** (ბერძნ. aletheia — ჭეშმარიტება და logos — მოძღვრება), მოძღვრება ჭეშმარიტებაზე. იხ. სტ. *ალეთოლოგიური რეალიზმი*.

**ალეთოლოგიური რეალიზმი,** ქართვ. მეცნიერის შ. *ნუცუბიძის* ფილოს. ნააზრევი, რ-იც მან შეიმუშავა მოღვაწეობის პირველ ნახევარში. ა. რ-ის მიზანი იყო შემეცნების მეთოდის დაფუძნება. ამისათვის ჯერ უნდა დაძლეულიყო ის დაბრკოლებანი, რ-ებიც *ფსიქოლოგიზმის* კრიტიკის დროს ვერ გადაჭრეს *ჰუსერლმა, რიკერტმა, ინტუიტივიზმის* წარმომადგენლებმა და ა. შ. ამოცანის სწორი გადაწყვეტა მოითხოვდა არა მხოლოდ სპეციალურ-ადამიანურის, არამედ სპეციფიკურ-ადამიანურის გადალახვასაც. ვინაიდან სპეციალურ-ადამიანური ეკუთვნის ლოგიკურის სფეროს, ფილოს. აზროვნების ამოსავალი პუნქტი უნდა გამოიძებნოს ლოგიკურის იქით, წინალოგიკურში. ასეთია „ჭეშმარიტება თავისთავად", რ-იც დაცლილია შინაარსისაგან, წინააღმდეგობათა სფეროს მიღმაა და არ ემორჩილება ლოგიკურ კანონებს, ამავე დროს იგი ირელაციური (მიმართებათაგან თავისუფალი) და განხორციელებულია (საპირისპიროდ მსჯელობისა, რ-იც განხორციელებისაკენ მიისწრაფვის).

ერთმანეთისაგან უნდა განვასხვაოთ შემეცნების ამოცანა, არსება და სტრუქტურა. შემეცნების ამოცანაა საგნის არსის შეცნობა, მისი კვლევა კი *შემეცნების თეორიას* ევალება. შემეცნების არსება ის არის, რომ იგი ინტენციაა და განიხილება უსაგნოდ. მისი შესწავლა უკვე ფენომენოლოგიის ამოცანაა. შემეცნების სტრუქტურა შემეცნების თეორიისა და ფენომენოლოგიის ფარგლებს გარეთ რჩება და ალეთოლოგიის საგანია. შემეცნების სტრუქტურაში თავს იჩენს შემეცნების ისეთი თავისებურება, როგორიც არის მისი ორგანზომილებიანობა: შემეცნება მიმართულია წინ და ამავე დროს უკან, ჭეშმარიტება თავისთავად არის წანამძღვარი და ამავე დროს მიზანი შემეცნებისა. შემეცნების სტრუქტურის მიხედვით ორად იყოფა შემეცნების მეთოდოლოგიაც — გამომდინარეობის მეთოდად და დაყვანის ანუ რედუქციის მეთოდად, რ-იც ფილოს. ძირითადი მეთოდია. მისი დანიშნულებაა „ჭეშმარიტება ჩვენთვის" დაიყვანოს „ჭეშმარიტებაზე თავისთავად". ა. რ., ცხადია, არ არის დაფუძნებული მარქსისტულ მეთოდოლოგიაზე, მაგრამ ისტ. მნიშვნელობა აქვს და ამ თვალსაზრისით უნდა შეფასდეს. ა. რ. იყო ქართული ფილოს. აზრის ახალი გზების ძიება XX ს. 20-იან წწ-ში.

*ლიტ.*: ბ ა ქ რ ა ძ ე კ., ჭეშმარიტების პრობლემა და შემეცნების სტრუქტურა, «მნათობი», 1928, № 1; ნ უ ც უ ბ ი ძ ე შ., ალეთოლოგიის საფუძვლები, თბ., 1922; ხ ი დ ა შ ე ლ ი შ., შალვა ნუცუბიძე (ცხოვრება და მოღვაწეობა), თბ., 1969; Ш е р о з и я А. Е., Философская мысль в Грузии в первой четверти XX века, Тб., 1963; N u z u b i d s e Sch., Philosophie und Weisheit, B. — Königsberg, 1931; მ ი ს ი ვ ე, Wahrheit und Erkenntnisstruktur, B.—Lpz., 1926.

*შ. ხიდაშელი.*

**ალეი,** (ზემო დინებაში—ა ღ მ ო ს ა ვ ლ ე თ ი ა ლ ე ი), მდინარე რსფსრ ალთაის მხარეში, მდ. ობის მარცხ. შენაკადი. სიგრძე 858 *კმ*, აუზის ფართ. დაახლ. 21,1 ათ. *კმ*²-მდე. სათავე ალთაის მთებში აქვს. უმთავრესად მიედინება ობისპირა პლატოზე. საზრდოობს თოვლისა და წვიმის წყლით. საშ. წლ. ხარჯი 33,8 *მ*³/*წმ*. იყინება ნოემბერში. ყინულძვრა აპრილში. იყენებენ სარწყავად. ჩამოუდის ქ-ებს რუბცოვსკსა და ალეისკს.

**ალეიჟადინიუ** [Aleijadinho; სიტყვასიტყვით — პატარა ხეიბარი, ანტონიუ ფრანსისკუ ლ ი ს ბ ო ა ს (Lisbôa) მეტსახელი] (29. VIII. 1730 ან 1738, ვილა-რიკა, — 18. XI. 1814, იქვე), ბრაზილიელი არქიტექტორი და მოქანდაკე. არქიტ. მ. ფ. ლისბოას (გ. 1766) და ზანგი მონა ქალის შვილი. კეთრისგან დამახინჯებული მუშაობისას ხელსაწყოიარაღებს ხელთათმანზე იმაგრებდა. გვიანდ. ბაროკოს წარმომადგენელი. მისი მნიშვნელოვანი ნამუშევრებია: სან-ფრან-

**ალევის ქედი**

მწვერვალები
(მეტრობით)

| | |
|---|---|
| მექეთი | 2937 |
| მუნჯუხი | 2685 |
| ყურყუტა | 2681 |
| შელი | 2579 |
| ლომისი | 2452 |
| ლორწომისკლდის მასივი | 1973 |

სისკუს ეკლესია ორუ-პრეტუში (1766—94); ბონ-ჟეზუს დი მატოზინიუსის ეკლესიის ფასადი კონგონიასში (1757—77) და წინასწარმეტყველთა 12 ქვის ქანდაკება მის კიბეებზე (დაამთავრა 1805); საინტერესოა ამავე ეკლესიის ეზოში აგებული ეგვტერებისათვის შექმნილი 6 ჯგუფური სატირული კომპოზიცია ,,უფლის ვნებანი" (ტონირებული ხე, 1780—99); ამ კომპოზიციათა ფიგურებს — მსაჯულებს, ჯალათებს, გუშაგებს — პორტრეტული მსგავსება აქვთ პორტუგ. ჩინოვნიკ-კოლონიზატორებთან. ა-ს შემოქმედებისათვის დამახასიათებელია პლასტ. ფორმა, დინამ. კომპოზიცია, ნატიფი დეკორი და შინაგანი პათოსი.

ალელი. თითო წყვილი ალელის ჰომო- და ჰეტეროზიგოტურობის სქემა.




ჰეტეროზიგოტურობა.




ჰომოზიგოტურობა.

**ალეირონის მარცვლები** (ბერძ. aleuron — ფქვილი), პ რ ო ტ ე ი ნ ი ს მ ა რ ც ვ ლ ე ბ ი, უფერული ცილოვანი წარმონაქმნები მცენარის თესლის *ენდოსპერმში* ან ლებნებში, რ-ებსაც თესლის გაღივების დროს ჩანასახი საზრდოდ იყენებს. ა. მ. შეიძლება იყოს მარტივი (ერთგვაროვანი სტრუქტურისა) ან რთული, აგებული ცილის კრისტალებით და სფერული ჩანართებით — გ ლ ო ბ ო ი დ ე ბ ი თ, რ-ებიც შეიცავს მცენარის ზრდა-განვითარებისათვის მეტად საჭირო ფოსფოროვან შენაერთს — ფიტინს და ზოგიერთ მარილს. რთული ა. მ. გვხვდება ზეთოვან თესლებში, მაგ., აბუსალათინში, ტუნგსა და ჯვაროსნებში; მარტივი ა. მ.— სახამებლის შემცველ თესლებში, მაგ., მარცვლოვნებში.

**ალეისკი,** ქალაქი რსფსრ ალთაის მხარეში, მდ. ალეის ნაპირზე. ალეისკის რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგ. ბარნაულიდან 120 *კმ*. 37 ათ. მცხ. (1974). სოფ. მეურნ. ნედლეულის გადასამუშ. მრეწვ. (წისქვილკომბინატი, ხორცის, ყველისა და კარაქის კომბინატები, შაქრის ქ-ნა), ლითონდასამუშ. ქ-ნა.

**ალეიქსანდრე** (Aleixandre) ვისენტე (დ. 26. IV. 1898, სევილია), ესპანელი პოეტი. მისი ძირითადი ნაწარმოებებია ლექსთა კრებულები ,,ნგრევა ანუ სიყვარული" (1935), ,,სამოთხის ჩრდილი" (1944), ,,უკანასკნელი დაბადება" (1953), ,,გულის ამბავი" (1954), პროზაული პოემების წიგნი ,,ვნება მიწისა" (1935), მემუარული ,,შეხვედრები" (1958). 1928—35 ა. სიურრეალიზმის გავლენას განიცდიდა. შემდეგ იგი ,,წმინდა ხელოვნების" წინააღმდეგ ილაშქრებდა, მაგრამ ამავე დროს თავს არიდებდა სოც. და პოლიტ თემატიკას. გამონაკლისია 1936—39 ლექსები, რ-ებშიც გამოსჭვივის ესპ. ეროვნ-რევ. ბრძოლისადმი თანაგრძნობა და ანტიფაშისტური განწყობილება. ა-ს მსოფლაღქმა პანთეისტურია.



ა. ალელიუხინი.

**ალელი** (ბერძ. allēlōn — ურთიერთ), მემკვიდრეობითი ფაქტორები (*გენები*), რ-ებიც ჰომოლოგიური (შეწყვილებული) ქრომოსომების ერთნაირ უბნებშია განლაგებული და განაპირობებს ერთი და იმავე ნიშნის განვითარებას. ორგანიზმის ყველა მემკვიდრეობითი ნიშანი შეწყვილებულია და წყვილის თითოეულ ცალს საპირისპირო (ალტერნატიული) თვისება აქვს. მაგ., მაღალი და დაბალი, თეთრი და წითელი, შავი და წითელი. მაშასადამე, ა. ერთი და იმავე გენის სხვადასხვა ფორმაა. თითოეული გენი სულ მცირე ორ ალელურ მდგომარეობაში შეიძლება იყოს. ერთ-ერთი განსაზღვრავს ნიშან-თვისების მაქს. განვითარებას. ასეთ ა-ს დომინანტური ეწოდება (იხ. *დომინანტობა*), ხოლო მეორე იწვევს ამ ნიშნის ნაწილობრივ ან სრულ განუვითარებლობას. ასეთი ა. რეცესიულია (იხ. *რეცესიულობა*). როცა მემკვიდრეობითი თვისების მქონე ა. ერთნაირია, მაშინ ორგანიზმი შედგება ერთნაირი გენებისაგან და ეწოდება ჰომოზიგოტური, ხოლო თუ ისინი განსხვავდებიან, ორგანიზმი ჰეტეროზიგოტურია. თითოეულ ჰომოლოგიურ ქრომოსომში შეიძლება მოთავსდეს ამა თუ იმ გენის მხოლოდ ერთი ალელი. ორგანიზმში იმდენი ა-ა, რამდენიც ჰომოლოგიური ქრომოსომი. დიპლოიდური ორგანიზმი ორ ა-ს შეიცავს, ტეტრაპლოიდური — ორჯერ მეტს და ა. შ. (იხ. *მემკვიდრულობა*). ტერმინი ,,ა." შემოიღო დან. მეცნიერმა იოჰანსენმა (1909) ინგლ. გენეტიკოსის უ. ბეტსონის მიერ 1902 შემოთავაზებულ ტერმინ ალელომორფების ნაცვლად.

**ალელიუხინი** ალექსი ვასილის ძე (დ. 30. III. 1920), სამხედრო მფრინავი, პოლკოვნიკი, ორგზის საბჭოთა კავშირის გმირი (1943 წ., 24. VIII — და 1. XI). სკკპ წევრი 1942-იდან. საბჭ. არმიაშია 1938-იდან. დაამთავრა ვ. ჩკალოვის სახ. სამხ. საავიაციო სკოლა. დიდი სამამულო ომის დროს იყო მე-9 გვარდიული გამანადგურებელი პოლკის მეთაურის მოადგილე. მონაწილეობდა 258 საჰაერო ბრძოლაში, პირადად ჩამოაგდო 40 და ჯგუფთან ერთად 17 თვითმფრინავი. ომის შემდეგ დაამთავრა მ. ფრუნზეს სახ. სამხ. აკადემია და გენ. შტაბის აკადემია. ამჟამად საბჭ. არმიაში მსახურობს. დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით და 8 სხვა ორდენითა და მედლებით.

**ალელომორფები** (ბერძ. allēlōn — ურთიერთ და morphē — სახეობა), იგივეა, რაც *ალელი*.

**ალელოპათია** (ბერძ. allēlōn — ურთიერთ და pathos — ტანჯვა), მცენარეთა ურთიერთმოქმედება მათგანვე გამოყოფილი სხვადასხვა ნივთიერების მეშვეობით. ცნობილია ასეთ ნივთიერებათა 4 ჯგუფი: *ანტიბიოტიკები* — თრგუნავს სხვა მიკროორგანიზმთა ცხოველმოქმედებას; მ ა რ ა ზ მ ი ნ ე ბ ი (ჭკნობის ნივთიერებანი) — მოქმედებს უმაღლეს მცენარეებზე; *ფიტონციდები* — თრგუნავს მიკროორგანიზმების ცხოველმოქმედებას; კ ო ლ ი ნ ე ბ ი — აბრკოლებს უმაღლესი მცენარეების განვითარებას. ზოგჯერ შეინიშნება მცენარეთა დადებითი ურთიერთმოქმედება, რასაც დიდი მნიშვნელობა აქვს აგროფიტოცენოზში. ა. გასათვალისწინებელია როგორც ზოგადბიოლოგიურ, ისე სას.-სამ. პრაქტიკაში (თესლბრუნვა და სხვ.).

**ალემანები,** ა ლ ა მ ა ნ ე ბ ი (Alemanni; Alamanni), გერმანული ტომი. III ს. დამდეგს ცხოვრობდნენ ზემო მაინზე. თავიანთ თავს სვებებს უწოდებდნენ და, საფიქრებელია, რომ სვებური მოდგმის ტომის სემნონების შთამომავალნი იყვნენ. III ს-ში ა-მა გაარღვიეს რომის სასაზღვრო სიმაგრეები, დაიკავეს მდ-ების რაინისა და დუნაის სათავეები, ე. წ. დეკუმატის ველები, შემდეგ კი თანამედროვე გერმანიის სამხრ.-დას. და ელზასისა და შვეიცარიის აღმ. ტერიტორია. 496 ფრანკთა მეფე *ხლოდვიგმა* დაიმორჩილა ა-ის ნაწილი; 536 კი ფრანკებმა დაიმორჩილეს აგრეთვე სამხრ. ა., რ-ებიც მანამდე ოსტგუთებს ექვემდებარებოდნენ. თავდაპირველად ა. ფრანკთა სამეფოში დამოუკიდებლობას ინარჩუნებდნენ, ჰყავდათ საკუთარი ჰერცოგი და ჰქონდათ თავიანთი ალემანური სამართალი (იხ. *ბარბაროსთა სამართლის წიგნები*). VII—VIII სს. ა-ს შორის ქრისტიანობა გავრცელდა. ა-ის საჰერცოგო მოისპო კარლოს დიდის დროს, მაგრამ კაროლინგების იმპერიის დაშლის ჟამს კვლავ აღდგა. ვერდენის ხელშეკრულებით 843 ა-ით დასახლ. ტერიტ. გერმ. ფარგლებში შევიდა და X ს. შეადგინა ტომობრივი საჰერცოგო ალემანია ანუ შვაბია. ა. გერმ. ხალხის შემადგენელ ერთ-ერთ ძირითად ეთნ. კომპონენტად იქცნენ. ამჟამად სიტყვა ,,ალემანი" ზოგიერთ ევროპულ ენაში გერმანულს აღნიშნავს, ხოლო ,,ალემანია" — გერმანიას.

*გ. ჟორდანია.*

**ალემანთა სამართალი,** იხ. სტ. *ბარბაროსთა სამართლის წიგნები.*

**ალემან-ი-დე-ენერო** (Alemàn y de Enero) მატეო (IX. 1547, სევილია, — დაახლ. 1614, მეხიკო), ესპ. მწერალი. 1608 გადასახლდა მექსიკაში. სახელი მოიხვეჭა რომანით ,,თაღლით გუსმან დე ალფარაჩეს ცხოვრება" (I ნაწ. 1599, II ნაწ. 1604). ეს ნაწარმოები, რ-იც ესპ. სინამდვილის მახვილგონივრულ სურათს გვიხატავს, ე. წ. *პიკარესკული რომანის* ბრწყინვალე ნიმუშია. რომანი იმთავითვე ცნობილი გახდა ესპ. საზღვრებს გარეთაც: ითარგმნა ინგლ., ლათ., გერმ., ფრანგ. ენებზე და მრავალრიცხოვანი მიბაძვის სათავეც გახდა. ჯერ კიდევ 1602 გაჩნდა I ნაწილის ყალბი გაგრძელება, რ-იც ხუან მარტის ეკუთვნოდა. აღსანიშნავია აგრეთვე ა-ს ნაშრომი ,,კასტილიური ენის ორთოგრაფია" (1609).

*თხზ.*: Гусман де Альфараче, т. 1—2, М., 1963.

**ალენი** (Allen) უილიამ ედუარდ დეივიდ (6. I. 1901, ლონდონი, — 18 IX. 1973, დუბლინი), ინგლისელი ისტორიკოსი, ქართველოლოგი. განათლება მიიღო იტონის კოლეჯში. 1921-იდან, საბერძნეთ-თურქეთის ომისა (1919—22) და მაროკოში საფრ. ოპერაციების დროს (1925), იყო სამხ. კორესპონდენტი. 1929 აირჩიეს პარლამენტის წევრად დამოუკიდებელი იუნიონისტებისაგან. 1931 გავიდა ამ პარტიიდან. II მსოფლიო ომის დაწყებამდე მოგზაურობდა და ისტ. კვლევა-ძიებით იყო დაინტერესებული. 1943—1949 დიპლ. სამსახურშია. 1949 ა. გადადგა სამსახურიდან და დაბრუნდა სამშობლოში — ირლანდიაში. 30-იან წწ-ში ა. კავკ. და საქართვ. ისტ. საკითხებზე მომუშავე მეცნიერებთან (ო. უორდროპი, ჯ. ბედელი, ა. გუგუშვილი და სხვ.) ერთად თანამშრომლობდა ჟურნალ ,,გეორგიკაში". ნამყოფია საქართველოში. მისი მთავარი ნაშრომებია: ,,თურქები ევროპაში" (მოკლე ისტორია, 1920), ,,ქართველი ხალხის ისტორია" (1932), ,,რუსეთის სამხედრო კამპანიები 1941—43" (ნაწ. 1, 1943), ,,რუსეთის სამხედრო კამპანიები 1944—45" (ნაწ. 2, 1946, თანაავტორი პ. მურატოვი), ,,ბრძოლის ველები კავკასიაში. ისტორია ომებისა თურქეთ-კავკასიის საზღვარზე 1828 — 1921" (1953), ,,თურქეთის სახელმწიფოს ძალაუფლების პრობლემები XVI ს-ში" (1963), ,,რუსეთის ელჩობები ქართველ მეფეთა კარზე 1589—1605" (2 ტ., 1970).

*თხზ* : A history of the Georgian people, L., 1971.

**ალენკარი** (Alencar) ჟოზე მარტინიანუ დი (1. V. 1829, მესეჟანა, სეარის შტატი, — 12. XII. 1877, რიო-დე-ჟანეირო), ბრაზილიელი მწერალი, რომანტიკოსი, ე. წ. ,,ინდიანისტური" სკოლის ერთ-ერთი ფუძემდებელი. ა-მა თავის შემოქმედებაში დიდი ადგილი დაუთმო ინდიელთა ფოლკლორს (რომანები ,,ირასემა", 1865; ,,უბირაჟარა", 1875), მათი ყოფისა და კოლონიზატორთა წინააღმდეგ ბრძოლის ასახვას (რომანები ,,გუარანი", 1857; ,,ვერცხლის მაღაროები", 1862—65). ა-ს ეკუთვნის აგრეთვე რომანები ,,გაუჩო" (1870), ,,იპეს ხის ტანი" (1871), ,,სერტანელი" (1876), ფსიქოლ. რომანების ციკლი — ,,ქალთა პროფილები", კომედიები, ლექსები (კრებ. ,,ტუპანის შვილები"), პოლიტ. წერილები და პამფლეტები.

**ალენკასტრე** (Alencastre) ამილკარ გომეს (დ. 1916), ბრაზილიელი ეკონომისტი და საზოგადო მოღვაწე, აფრიკა-აზიის ინ-ტის (ქ. რიო-დე-ჟანეირო) პროფესორი, მრეწვ. და ვაჭრობის სამინისტროს მრჩეველი, მშვიდობის დაცვის ბრაზ. კომიტეტის თავ-რე. აქვს მრავალრიცხოვანი გამოკვლევები ლათ. ამერ., კერძოდ, ბრაზ. ეკონომიკის შესახებ. არის დამოუკიდებელი ეროვნ. ეკონ. შექმნის

და სოციალ. ქვეყნებთან მჭიდრო ეკონ. კონტაქტების დამყარების მომხრე.

**ალენტაუნი** (Allentown), ქალაქი აშშ-ის ჩრდ.-აღმ. ნაწილში (პენსილვანიის შტატი), მდ. ლიჰაის (დელავერის შენაკადი) ნაპირზე. 110 ათ. მცხ., ქ. ბეთლიჰემითა და საგარეუბნო ზონითურთ — 544 ათ. (1970). სარკინიგზო კვანძი. აშშ-ის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი სამრეწვ. ცენტრი (მრეწველობაში ჩაბმულია 104 ათ. კაცი, 1969). შავი მეტალურგია, ლითონდამუშ., მანქანათმშ. (სატვირთო ავტომანქანები, თვითმფრინავები); საფეიქრო, ქიმ., საშენ მასალათა მრეწველობა.

**ალენ-ფურნიე** (Alain-Fournier; ნამდვ. გვარი ანრი ალბენ ფ უ რ ნ ი ე) (30. X. 1886, ლა-შაპელ-დ'ანჟიიონი, — 22. IX. 1914, ეპარჟი, ვერდენთან), ფრანგი მწერალი. სახელი გაუთქვა ერთადერთმა რომანმა „დიდი მოლნი" (1913), რ-შიც ფაქიზი ლირიზმითა და დახვეწილი გემოვნებით ასახა თავისი ბავშვობა, მაშინდელი ოცნებები და რომანტიკა. კრებულში „სასწაულები" (1924) თავმოყრილია ა.-ფ-ს ლექსები, ესეები და ნოველები.

**ალეპი,** ქალაქი და ნავსადგური სამხრ. ინდოეთში (კერალის შტატი), მალაბარის ნაპირზე (არაბეთის ზღვა). 160 ათ. მცხ. (1971). ხე-ტყის ხერხვა, სას.-სამ. პროდუქციის გადამუშავება. გააქვთ ქოქოსის ბოჭკო და კაკალი, კოპრი, კაუჩუკი, სანელებლები და ზეთები.

**ალერგია** (ბერძნ. allos — სხვა და ergon — მოქმედება), ორგანიზმის შეცვლილი მგრძნობელობა ამა თუ იმ ნივთიერების, ე. წ. ალერგენის მიმართ. ალერგენი შეიძლება იყოს ორგანიზმისათვის უცხო ცილა, მიკრობი, ყვავილის მტვერი, საკვები პროდუქტი, ცხოველის ბეწვი, სამკურნალო პრეპარატი (მაგ., ანტიბიოტიკები), ზოგიერთი ქიმ. ნივთიერება და სხვ. ალერგენული ბუნების შეიძლება გახდეს აგრეთვე თვით ორგანიზმის რომელიმე ქსოვილი (მაგ., თვალის ბროლი, ნერვული ქსოვილის მიელინი, ფარისებრი ჯირკვლის ქსოვილი და სხვ.). გარკვეულ პირობებში ალერგენად შეიძლება გადაიქცეს გულის (რევმატიზმის დროს), თირკმლის (ნეფრიტის დროს), ღვიძლის (ჰეპატიტის დროს) და სხვ. ქსოვილები. საკუთარი ქსოვილოვანი კომპონენტების—ავტოალერგენებისადმი განვითარებულ ა-ს ა ვ ტ ო ა ლ ე რ გ ი ა ეწოდება. ალერგენის პირველადი მოქმედება ორგანიზმზე იწვევს მის სენსიბილიზაციას, ე. ი. ალერგიულ მზადყოფნას — **ლიმფოიდურ** ქსოვილში (ელენთა, ლიმფური კვანძები) გამომუშავდება ალერგენის მოქმედების „გამანეიტრალებელი" *ანტისხეულები*. ხოლო თუ იმავე ალერგენს განმეორებით შევიყვანთ ორგანიზმში, ანტისხეულების რაოდენობა მკვეთრად გაიზრდება. ალერგენისა და ანტისხეულების ურთიერთმოქმედების შედეგად გამომუშავდება ბიოლოგიურად აქტიური ნივთიერებები (ჰისტამინი, ბრადიკინინი და სხვ.), რ-ებიც ზრდის კაპილარების განვლადობას, აღწევს მათ კედლებში, აღიზიანებს ნერვულ რეცეპტორებს, აზიანებს ქსოვილებს და იწვევს ანთებას. ალერგენის განმეორებით შეყვანისას ვლინდება ორგანიზმის შეცვლილი რეაქცია, რაც უფრო ხშირად მისი მგრძნობელობის მომატებით გამოიხატება. მაგ., ჯანმრთელი ზღვის გოჭის ორგანიზმში რომ უცხო ცილა — ცხენის შრატი შევიყვანოთ, ამას შესამჩნევი ცვლილებები არ მოჰყვება, მაგრამ 10—14 დღის შემდეგ გოჭს განმეორებით რომ შევუყვანოთ იგივე ალერგენი, დაუყოვნებლივ განვითარდება უაღრესად მძაფრი ზოგადი ალერგიული რეაქცია — ა ნ ა ფ ი ლ ა ქ ს ი უ რ ი შ ო კ ი (იხ. *ანაფილაქსია*). ა-მ (გამონაყარი, ბრონქოსპაზმი, სურდო) შეიძლება თავი იჩინოს ორგანიზმში ალერგენის მოხვედრიდან რამდენიმე წუთის, საათის ან დღის შემდეგ. მკაფიოდ გამოხატულ და მწვავედ მიმდინარე ალერგიულ რეაქციას ჰ ი პ ე რ ე რ გ ი ა ეწოდება, ალერგიული აქტივობის დაქვეითებას — ჰ ი პ ე რ გ ი ა, ხოლო ორგანიზმის რეაქტიულობის სრულ უქონლობას — ა ნ ე რ გ ი ა.

ალერგიული დაავადებებია შრატისმიერი ავადმყოფობა, ბრონქული ასთმა, თივისმიერი ცხელება, ჭინჭრის ცხელება, ატოპიური დერმატიტი, წამლისმიერი ა. და სხვ. ავტოალერგიული ბუნებისაა რევმატიზმი, რევმატოიდული პოლიართრიტი, დიფუზიური გლომერულონეფრიტი. ზოგიერთი ინფექციური სნეულების დროს (ტუბერკულოზი, ბრუცელოზი, ხუნაგი და სხვ.) ა. თან ერთვის ძირითად პროცესს. ალერგიული რეაქციის ერთ-ერთი გამოვლენაა ორგანოს ან ქსოვილის გადანერგვის შემდეგ განვითარებული ქსოვილოვანი შეუთავსებლობაც.

მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: ჰორმონული პრეპარატები (კორტიკოსტეროიდები), ანტიჰისტამინური ნივთიერებანი, სალიცილატები და სხვ. პ რ ო ფ ი ლ ა ქ ტ ი კ ა: ალერგენების არიდება. იმ დაავადებათა (მაგ., ქრონ. ინფექციის კერები) მკურნალობა, რ-ებიც ზოგჯერ ა-ს იწვევს.

*ლიტ.*: ფ ა ღ ა ვ ა ი, ნ ი ჟ ა რ ა ძ ე გ., ალერგიის ზოგიერთი საკითხი ბავშვებში, «საბჭოთა მედიცინა», 1968, № 4; Аллергия и аллергические заболевания, под ред. Э. Райка, т 1—2, Будапешт, 1966; Современная практическая аллергология, под ред. А. Д. Адо и А. А. Польнера, М., 1963.

*ნ. ტატიშვილი.*

**ალერგიული დიაგნოსტიკური სინჯი,** ბიოლოგიური რეაქცია, რ-იც ავლენს ორგანიზმის მომეტებულ მგრძნობელობას ამა თუ იმ ალერგენისადმი (იხ. *ალერგია*). ალერგენის შეყვანისას (კანში) ორგანიზმი იძლევა ადგილობრივ (შეწითლება, შეშუპება) ან ზოგად (ტემპ-რის აწევა და სხვ.) რეაქციას, რ-ის სიძლიერე დამოკიდებულია ორგანიზმის ინდივიდუალურ თვისებებზე, ალერგენის თავისებურებებსა და მისი შეყვანის წესზე. ა. დ. ს-ს იყენებენ ზოგიერთი დაავადების (ტუბერკულოზი, ტულარემია, ბრუცელოზი) დიაგნოზის დასაზუსტებლად. მაგ., ტუბერკულოზის დიაგნოსტიკისათვის იხმარება *პირკეს* კანის სინჯი (წინამხრის კანზე აწვეთებენ ალერგენ ტუბერკულინს და კანს გაკაწრავენ) და უფრო ძლიერი, მანტუს კანსშიგა სინჯი (ტუბერკულინი შეჰყავთ კანში), ბრუცელოზის დროს — ბიურნეს კანსშიგა სინჯი და სხვ.; პირკეს და მანტუს სინჯების მეშვეობით ადგენენ ტუბერკულოზის საწინააღმდეგო ვაქცინით (BCG) აცრილთა იმუნიტეტსაც. ა. დ. ს-ის შედეგი გამოვლინდება 48—72 საათის შემდეგ. ასეთივე ტიპის ალერგიულ სინჯს იყენებენ *თივისმიერი ცხელების*, ბრონქული ასთმისა და სხვ. ალერგიულ დაავადებათა გამომწვევების დასადგენად.

*ვ. ანთაძე.*

ვ ე ტ ე რ ი ნ ა რ ი ა შ ი ა. დ. ს-ს იყენებენ ცხოველის ბრუცელოზის, ტუბერკულოზის, ქოთაოს, პარატუბერკულოზური ენტერიტის, ტულარემიის, ტოქსოპლაზმოზისა და ზოგიერთი სხვა ინფექციური და ინვაზიური დაავადების დიაგნოსტიკისათვის. მისი საშუალებით შეიძლება ინფიცირებული ცხოველის გამოვლენა მაშინაც კი, როცა დაავადება არ არის კლინიკურად გამოხატული. კენტჩლიქოსნებში ქოთაოს დიაგნოსტიკისათვის იყენებენ ალერგენ მალეინს, ტუბერკულოზის გამოსავლენად — ტუბერკულინს, ბრუცელოზის გამოსავლენად — აბორტინს, ბრუცელინს, ბრუცელოჰიდროლიზატს. ა. დ. ს-ის ჩასატარებლად ცხოველებს ან კანქვეშ შეუყვანენ პრეპარატს, ან თვალის უპეში აწვეთებენ.

**ალერგოლოგია** (*ალერგია* და ბერძნ. logos — მოძღვრება), ალერგიულ დაავადებათა გამომწვევი მიზეზების, მათი განვითარების მექანიზმის, დიაგნოსტიკის, მკურნალობისა და პროფილაქტიკის შემსწავლელი მეცნიერება. XX ს. დასაწყისში ორგანიზმის რეაქტიულობის შეცვლის პრობლემებით მრავალი მეცნიერი იყო დაინტერესებული. აღსანიშნავია შ. რიშეს (1902), მ. ართიუსის (1903), თ. სმითის (1904), გ.სახაროვის (1905) დაკვირვებები კლინიკურ პათოლოგიასა და იმუნოლოგიაში,კერძოდ, გამოკვლევები ადგილ. და ზოგადი ანაფილაქსიის შესახებ. 1905 ავსტრიელმა ექიმმა *კ. პირკემ* ბ. შიკთან ერთად აღწერა ორგანიზმის მომეტებული მგრძნობელობა დიფთერიის საწინააღმდეგო ანტიტოქსიკური შრატისადმი და მას შრატისმიერი ავადმყოფობა უწოდა, ხოლო 1906 ამის საფუძველზე ბიოლოგიასა და მედიცინაში შემოიტანა ალერგიის ცნება. ა-ის განვითარებას სსრ კავშირში ხელი შეუწყო რუსი მეცნიერების *ა. ბეზრედკას*, *ა. აბრიკოსოვის*, ნ. სიროტინინის, *ა. ზდროდოვსკის*, ა. ადოს გამოკვლევებმა. ა. მჭიდროდ უკავშირდება მედიცინის ყველა დარგს, განსაკუთრებით — იმუნოლოგიას, ჰიგიენას, კლინიკური დისციპლინებიდან კი თერაპიას, პედიატრიას, დერმატოლოგიას, ინფექციურ სნეულებებს და სხვ. სსრკ უმაღლეს სამედ. სასწავლებლებში ა-ის საკითხები ისწავლება პათოფიზიოლ., პათანატ., მიკრობიოლ., ფარმაკ., შინაგან სნეულებათა, კანის დაავადებათა და სხვ. დისციპლინების სპეც. კურსის გავლისას. 1964-იდან თბილ. სამედ. ინ-ტში იკითხება ა-ის სპეც. კურსი. 1967 რესპ. ცენტრ. კლინიკურ საავადმყოფოსთან შეიქმნა ა-ის ლაბორატორია, ხოლო 1973-იდან — განყ-ბა. 1961-იდან ალერგიის სამეცნ. და პრაქტ. პრობლემებზე მუშაობს სსრკ მედ. მეცნ. აკად. ალერგოლოგიის სამეცნ.-კვლ. ლაბორატორია. თანამედროვე ა. იყენებს ავადმყოფთა გამოკვლევის კლინიკურ-იმუნოლოგიურ (კანისა და სეროლოგიური ტესტები), პათოფიზიოლ. და პათოქიმ. (შინაგან ორგანოთა ფუნქციის შესასწავლი, სისხლში ჰისტამინისა და სხვ. ბიოლოგიურად აქტ. ნივთიერებების შემცველობის დასადგენი და სხვ. სინჯები) მეთოდებს.

*გ. გურგენიძე.*

**ალერდი,** ახლად მოთიბული ბალახი, „ნედლი თივა" (საბა). სას.-სამ. ცხოველის *მწვანე საკვები*. ზოგიერთი ა. ცხოველისათვის (მცოხნავი, ცხენი, ცხენისებრნი) საჭირო ყველა საზრდო ნივთიერებას შეიცავს და შეუძლია მთლიანად დააკმაყოფილოს ბალახჭამიათა მოთხოვნილება საკვებზე. ღორისა და ფრინველისათვის ა-ს დამატებით საკვებად იყენებენ.

**ალერტი,** სოფელი გეგეჭკორის რ-ნში (კიწიის სოფსაბჭო), მდ. ცივის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 220 *მ*, გეგეჭკორიდან 22 *კმ*. კიწიის კოლ-ბა „შრომა" (მეჩაიეობა, მევენახეობა, მესაქონლეობა; ტუნგი). საშ. სკოლა სოფ. ნოღაში (2 *კმ*). წმ. გიორგის ეკლესია(XVIII ს.).

**ალესანდრია** (Alessandria), ქალაქი ჩრდ. იტალიაში (პიემონტის ოლქი), მდ. ტანაროს (მდ. პოს შენაკადი) ნაპირზე. ალესანდრიის პროვ. ადმ. ცენტრი. 99 ათ. მცხ. (1969). სარკინიგზო კვანძი. ჩარხმშენებლობა, ავტო-, ველო-, მოტონაწილების წარმოება, ალუმინის გამოდნობა, კორპის დამუშავება, მინის ნაკეთობათა და ქიმ. სასუქების წარმოება, ტყავფეხსაცმლისა და კვების მრეწველობა. მთავარი არქიტ. ძეგლებია სან-როკოსა (XII—XV სს.) და სანტა-მარია დი კასტელოს (XV ს.) ეკლესიები. ა. დაარსდა 1168, თავდაპირველად ციხესიმაგრე იყო.

**ალესანდრი პალმა** (Alessandri Palma) არტურო (20. XII. 1868 — 24. VIII. 1950), ჩილეს სახელმწიფო მოღვაწე, ადვოკატი. 1897—1915 ეროვნ. კონგრესის დეპუტატი. 1908 მრეწვ. და საზ. სამუშა-

ოთა მინისტრი, 1913 ფინანსთა მინისტრი, 1915–31 სენატორი, 1918 შინაგან საქმეთა მინისტრი. 1920–25 და 1932–38 ჩილეს პრეზიდენტი. 1944–50 სენატის თავ-რე. ხელს უწყობდა ქვეყანაში უცხოეთის კაპიტალის პოზიციათა განმტკიცებას, ატარებდა ანტიმუშურ პოლიტიკას.

**ალესვა** ლითონსაჭრელი იარაღისა, სამუშაო იარაღის მუშა ნაწილისათვის საჭირო გეომეტრიული ფორმის მიცემა მისი ჭრის უნარის აღსადგენად. ლესავენ უნივერს. და სპეც. სალეს ჩარხებზე *აბრაზიული იარაღით*. საწარმოთა უმრავლესობაში ა. ცენტრალიზებულია. საიარაღო და სწრაფმჭრელი ფოლადისაგან დამზადებულ იარაღს ჯერ ლესავენ (ელექტროკორუნდით), შემდეგ კი დაჰყავთ *ალმასის იარაღით* (იხ. *დაყვანა*). სალი შენადნობისაგან დამზადებულ იარაღს უმთავრესად ალმასისა და ელბორის (ბორის კუბური ნიტრიდი) იარაღითა და კარბორუნდის ქარგოლებით ლესავენ. ცნობილია ა-ის არააბრაზიული ხერხებიც (ელექტრონაპერწკლური, ელექტროქიმ., ანოდურ-მექან. და სხვ.).


გ. ალესი. მარინოს სასახლის ეზო. XVI ს. II ნახევარი. მილანი.

**ალესი** (Alessi) გალეაცო (1500 ან 1512, პერუჯა,—30. XII. 1572, იქვე), გვიანდელი აღორძინების იტალიელი ხუროთმოძღვარი. სწავლობდა რომში, იყო *მიქელანჯელოს* მოწაფე. უმთავრესად გენუაში მუშაობდა. ოსტატურად იყენებდა გენუის რელიეფს და ინტერიერში ვესტიბიულების, პორტალების, ლოჯიებისა და თაღედების სხვადასხვა დონეზე განლაგებით ქმნიდა დინამიკურ და დიდებულ სივრცობრივ კომპოზიციებს. მისი ძირითადი ნამუშევრებია: სანტა-მარია ასუნტა დი კარინიანოს ეკლესიის პროექტი (1552), ლერკარი-პაროდის სასახლე (1567), კამბიაზოსა (1565) და პალავიჩინი დელე პესკიერეს (1560–72) ვილები გენუაში; მარინოს სასახლე მილანში (დაიწყო 1557) და სხვ.

**ალეურა,** მდინარე სამხრ. ოსეთის აო-ში, მდ. ქსნის მარცხ. შენაკადი. სიგრძე 21 *კმ,* აუზის ფართ. 95 *კმ*$^2$. სათავე აქვს ალევის ქედის დას. კალთაზე საფერშეთის მთის მახლობლად. მიედინება ღრმა და ვიწრო ტყიან ხეობაში. საზრდოობს თოვლის, წვიმისა და მიწისქვეშა წყლით. წყალდიდობა — გაზაფხულზე, წყალმცირობა — ზამთარში.


ალეუტის კუნძულები. კუნძულ ჩუგინადაკის მწვერვალი.

**ალეუტები** (საკ. სახელწ. უნანგანი), ალეუტის კ-ების (აშშ) აბორიგენი მოსახლეობა. რაოდენობა დაახლ. 5 ათ. კაცი (1961). მცირე ნაწილი (დაახლ. 400 კაცი, 1959) XIX ს. 20-იანი წლებიდან კომანდორის კ-ებზე (სსრკ) ცხოვრობს. ლაპარაკობენ *ალეუტურ ენაზე*. მკვლევართა აზრით, ა. ალეუტის კ-ებზე 4 ათ. წლის წინათ გადასახლებულან ალასკიდან. მათი ძირითადი საქმიანობა ზღვის ცხოველებზე ნადირობა, თევზჭერა და შემგროვებლობა იყო. სანაოსნოდ იყენებდნენ მცირე ზომის ტყავგადაკრულ ბაიდარებს. ზამთრობით სანახევროდ მიწურ შენობებში ცხოვრობდნენ (რამდენიმე ათეული მონათესავე ოჯახი ერთად), ზაფხულობით ცალ-ცალკე ოჯახებად იყოფოდნენ და ქოხებში გადადიოდნენ. მათ ტრად. ტანსაცმელს პარკა ეწოდება. ა-ს წესად ჰქონდათ ტატუირება. დღესასწაულები მაგიური ხასიათისა იყო, ცეკვები — სამონადირეო და მითოლ. სიუჟეტებზე აგებული. გავრცელებული იყო ძვლის დამუშავება, ხეზე კვეთა, ქარგვა, წვნა. XVIII ს. შუა წლებში, როცა ალეუტის კ-ები რუსებმა აღმოაჩინეს, აქ გვაროვნ. ორგანიზაცია არსებობდა. XIX ს. დასაწყისიდან ა. მართლმადიდებლები გახდნენ და რუს. კულტურას ეზიარნენ. 1932 სსრკ-ში, კომანდორის კ-ებზე, შეიქმნა ა-ის ეროვნ. რ-ნი, რ-ის მცხოვრებთა უმრავლესობა ნადირთმომშენებელ საბჭ. მეურნეობაში მუშაობს. აშშ-ში ა-ის მეურნეობა და თვითმყოფი კულტურა თითქმის განადგურდა.

*ლიტ.*: Народы Америки, т. 1, М., 1959; Народы Сибири, М.—Л., 1956.

**ალეუტის დეპრესია,** ალეუტის მინიმუმი, ალასკის დეპრესია, დაბალი ატმოსფერული წნევის არე წყნარი ოკ. ჩრდ. ნაწილში ალეუტის კ-ების მახლობლად. ატმოსფეროს მოქმედების ერთ-ერთი ცენტრი. აღინიშნება მრავალწლიური საშუალოების რუკებზე. ზაფხულში თითქმის ქრება (გადაინაცვლებს პოლარული აუზის სიღრმეში). იანვარში მის ცენტრში წნევა 1000 *მბ*-ზე ნაკლებია. ა. დ. ოკეანის ამ რ-ნში ცენტრ. ციკლონების ღრმა შემოჭრას უკავშირდება. ანტიციკლონები აქ შედარებით იშვიათია. ა. დ. ატლანტის ოკ. ჩრდ. ნაწილის ისლანდიის დეპრესიის ანალოგიურია. იხ. აგრეთვე *ატმოსფეროს მოქმედების ცენტრები.*

**ალეუტის კუნძულები** (Aleutian Islands), არქიპელაგი წყნარი ოკ. ჩრდ. ნაწილში. შედის ალასკის შტატში (აშშ). შედგება 110 კუნძულისა და მრავალი კლდისაგან. გადაჭიმულია 1740 *კმ*-ზე. ფართ. 37,8 ათ. *კმ*$^2$. მოსახლ. დაახლ. 6000 კაცი, მ. შ. ადგილ. მკვიდრი (ალეუტები) რამდენიმე ასეულია.

ა. კ. წყალქვეშა ქედის მწვერვალებია, რ-თა უმრავლესობა ვულკ. კონუსებს წარმოადგენს. უმაღლესი მწვერვალია შიშალდინის ვულკანი (2860 *მ*) კ. უნიმაკზე. ა. კ-ებზე 25 მოქმედი ვულკანია. ჰავა სუბარქტიკული, ოკეანისა; ზამთარი თბილი (თებ. საშ. ტემპ-რა —1,4°C) და ნოტიოა, ზაფხული — გრილი (აგვ. საშ. ტემპ-რა 11,9°C). ნალექები დაახლ. 1500 *მმ* წელიწადში. ხშირია შტორმი. სუბარქტიკულ მდელოებს მთათა ფერდობებზე გოლცების სარტყელი ენაცვლება. სანაპირო წყლებში ბევრია ლომვეშაპი, სელაპი, თევზი; კლდეებზე „ფრინველთა ბაზარია“. ყველა კუნძულზე აშენებენ ცისფერ მელას. ა. კ. რუსმა მეზღვაურებმა აღმოაჩინეს XVIII ს. შუა წლებში. 1867-მდე ეკუთვნოდა რუსეთს, შემდეგ მეფის მთავრობამ ალასკასთან ერთად აშშ-ს მიჰყიდა. მთავარი დასახლ. პუნქტი და აშშ-ის მსხვილი სამხ.-საზღვ. ბაზაა დაჩ-ჰარბორი (კ. უნალაშკა).

**ალეუტის ქედი,** ქედი ჩრდ. ამერიკაში, ალასკის ნ.-კ-ზე, ალეუტის კ-ების აღმ. გაგრძელება. სიგრძე დაახლ. 850 *კმ*. აგებულია ნეოგენ-მეოთხეული ვულკ. ქანებით. უმაღლესი წერტილია მთა რედაუტი (3108 *მ*). ქედზე 10 მოქმედი ვულკანია (ილიამნა, კატმაი და სხვ.). ემჩნევა ძველი გამყინვარების კვალი. მაღალ მწვერვალებზე მუდმივი თოვლი და მყინვარებია. მთათა ფერდობებზე სუბარქტიკული მდელოები და მთის ტუნდრაა. ბევრია მყინვარული და ვულკ. წარმოშობის ტბა.

**ალეუტის ღრმული,** ღრმული წყნარი ოკ. ჩრდ. ნაწილში, ალეუტის კ-ების წყალქვეშა სამხრ. კალთების გასწვრივ. სიგრძე დაახლ. 3 ათ. *კმ,* სიღრმე 7822 *მ*-მდე, გრუნტი წითელი თიხაა.

**ალეუტური ენა,** უნანგანური ენა, *ალეუტების* ენა. შედის ესკიმოსურ-ალეუტურ ენათა ოჯახში. გავრცელებულია ალეუტის (აშშ) და კომანდორის (სსრკ) კუნძულებზე. ა. ე-ზე ლაპარაკობს დაახლ. 1800 კაცი (სსრკ-ში — 50-მდე). ტიპოლოგიურად სუფიქსურ-აგლუტინაციური ენაა. დამახასიათებელია ფონემათა მარტივი სისტემა: 3 ხმოვანი და 17 (ზოგ დიალექტში — 20) თანხმოვანი. აქვს სამი დიალექტი. ა. ე. უმწერლობო ენაა.

*ლიტ.*: Меновщиков Г. А., Алеутский язык, წგნ.: Языки народов СССР, т. 5, М.—Л., 1968.

**ალექბეროვი** ალესქერ ჰაჯი აღა-ოღლუ (15. II. 1910 — 31. I. 1963), აზერბაიჯანელი საბჭ. მსახიობი, სსრკ სახ. არტისტი (1961). სკკპ წევრი 1944-იდან. სასცენო მოღვაწეობა დაიწყო 1927 ბაქოს მუშათა თეატრში. 1933-იდან ბაქოს აზიზბეკოვის სახ. დრამ. თეატრის მსახიობი იყო. ასრულებდა უმთავრესად ტრაგიკულ როლებს. გამოირჩეოდა მისი ხანლარი, ვაგიფი (ს. ვურღუნის „ხანლარი“, „ვაგიფი“), პოლკოვნიკი ჯავანშირი (მ. ჰუსეინის „ჯავანშირი“), ოტელო (შექსპირის „ოტელო“) და სხვ.; სახასიათო როლებიდან — სალამოვი (ჯ. ჯაბარლის „1905 წელი“), პროხორი (გორკის „ვასა ჟელეზნოვა“) და სხვ. გადაღებულია ფილმებში: „ქენდლილიარი“, „შორეულ ნაპირებზე“, და სხვ; დაჯილდოებულია ლენინის ორდენითა და 2 სხვა ორდენით.

**ალექსანდერი** (Alexander) სემიუელ (6. I. 1859, სიდნეი, — 13. IX. 1938, მანჩესტერი), ინგლ. ფილოსოფოსი, ნეორეალისტი, „კოსმოლოგიური მიმართულების“ წარმომადგენელი, ემერჯენტული ევოლუციის იდეალისტური თეორიის ერთ-ერთი ფუძემდებელი. ა-ს ეკუთვნის აინშტაინის ფარდობითობის სპეც. თეორიისა და მინკოვსკის ოთხგანზომილებიანი სივრცის კონცეფციის იდეალისტური ინტერპრეტაცია, რ-ის საფუძველზეც შექმნა განუწყვეტელი მოძრაობის იდეაზე დამყარებული კოსმოლ. ხასიათის ობიექტური იდეალიზმის სისტემა.

ა-ის მიხედვით სამყაროს ჭეშმარიტი სუბსტანციაა „სივრცე-დრო“ (და არა სივრცე და დრო), რ-ის საბოლოო ელემენტია „წერტილ-მომენტები“. მოულოდნელი ნახტომების (ემერჯენციების) გზით მათგან წარმოიშობა ჯერ მატერია, შემდეგ — სიცოცხლე და ცნობიერება; მომავალში ევოლუციის შედეგად უნდა წარმოიშვას უმაღლესი რეალობა, ანუ ღვთაება.

ა-ის ფილოსოფია უმატერიოდ მოძრაობის ფილოსოფიაა; იგი *ენერგეტიზმის* თავისებური სახეობაა, რ-იც ვ. ი. ლენინმა გააკრიტიკა „მატერიალიზმსა და ემპირიოკრიტიციზმში“.

*თხზ.*: Philosophical and literary pieces, L., 1939.

*ლიტ.*: Богомолов А. С., Философия англо-американского неореализма, М., 1962.

**ალექსანდერი,** ალექსანდერ ტუნისელი (Alexander of Tunis) ჰაროლდ რუპერტ ლეოფრიკ ჯორჯ (დ.

10. XII. 1891, ტირონი, ირლანდია), ინგლისელი ფელდმარშალი (1944), გრაფი (1952); I მსოფლიო ომისა (1914—18) და ლატვიაში ინგლ. ინტერვენციის (1919) მონაწილე. II მსოფლიო ომის წლებში ხელმძღვანელობდა ინგლ. ჯარის ევაკუაციას დიუნკერკიდან, სარდლობდა ინგლ. ჯარებს ბირმაში, შემდეგ — შუა აღმოსავლეთში, მოკავშირეთა ჯარების არმიათა მე-18 ჯგუფს ტუნისში, არმიათა მე-15 ჯგუფს—იტალიაში, აგრეთვე ხმელთაშუა ზღვის რ-ნში მოქმედ მოკავშირეთა არმიას. დაჯილდოებულია დიდი ბრიტ. ყველა უმაღლესი ორდენით და სუვოროვის I ხარისხის ორდენით (1943). გამოაქვეყნა მემუარები (1962).

**ალექსანდრა თეოდორეს ასული** (ქალიშვილობაში — ალისა ვიქტორია ელენე ლუიზა ბეატრისა) [25. V(6. VI). 1872 — 16(29). VII. 1918], რუსეთის დედოფალი, *ნიკოლოზ II-ის* მეუღლე (1894-იდან). ჰესენ-დარმშტადტის დიდი ჰერცოგის ქალიშვილი. დიდი გავლენა ჰქონდა იმპერატორზე. იყო შეუზღუდავი თვითმპყრობელობის მომხრე. სათავეში ედგა სამეფო კარის პროგერმ. დაჯგუფებას. გამსჭვალული იყო რელიგ. ფანატიზმით და ირგვლივ იკრებდა სხვადასხვა ჯურის „სასწაულმოქმედებს". მის განუსაზღვრელ ნდობას მოხერხებულად იყენებდა თავისი პოლიტ. ზრახვების განსახორციელებლად გ. *რასპუტინი*. I მსოფლიო ომის დროს ა. თ. ა. გერმანიასთან სეპარატული ზავის დადების მომხრე იყო. თებ. ბურჟ. რევ. შემდეგ, 1917 მარტში, დააპატიმრეს და ჯერ ტობოლსკში გაასახლეს, შემდეგ ეკატერინბურგში, სადაც ურალის საოლქო საბჭოს დადგენილებით დახვრიტეს.

**ალექსანდრე** [(ერისკაცობაში — ალექსი დავითის ძე ო ქ რ ო პ ი რ ი ძ ე) (1824 — 9. XI. 1907)], ქართვ. საეკლესიო და საზოგადო მოღვაწე. გორის სას. სასწავლებლისა და თბილ. სას. სემინარიის შემდეგ, 1850, დაამთავრა ყაზანის სას. აკადემია. იყო მასწავლებელი, შემდეგ — აფხ. არქიმანდრიტი, 1862—69 — აფხ. ეპისკოპოსი, 1869—82 — გორის, 1882—85 — გურიის ეპისკოპოსი, 1886—98 — ქართლ-კახეთის ქორეპისკოპოსი, 1898—1903 — გურია-სამეგრელოს ეპისკოპოსი. იღვწოდა ქართ. ენისა და კულტურის დასაცავად. დასვა საკითხი საქართვ. სას. სკოლებში ქართ. ენის სავალდებულო საგნად შემოღების შესახებ. 1903 გადააყენეს თანამდებობიდან. ა-მ საკუთარი სახსრებით დააბეჭდვინა რამდენიმე ქართ. საერო და საეკლ. ძეგლი, შეაგროვებინა და გამოაცემინა ხალხში გაბნეული ქართ. საგალობლები. 90-იან წწ-ში შეაკეთა და განაახლა ქართ. ხუროთმოძღვრების ძეგლები: შიომღვიმე, ზედაზენი, ჯვარი და დავით გარეჯა. დიდძალი ფული შესწირა ქართველთა შორის წ.-კ. გამავრცელებელ საზ-ბას და საეკლ. მუზეუმს, ღარიბ მოწაფეთა დასახმარებლად დააწესა სტიპენდიები. დასაფლავებულია შიომღვიმის მონასტრის ღვთისმშობლის ეკლესიაში.

*ლიტ.*: ჭ ი ჭ ი ნ ა ძ ე ზ., გურია-სამეგრელის ეპისკოპოსი ყოვლად. სამღვდელო ალექსანდრე, ტფ., 1903; [Е п и с к о п К и р и о н], Краткий очерк истории грузинсюй церкви и экзархата за XIX столетие, Тфл., 1901 (კრიტ.: Е. К.).

*ბ. ლომინაძე.*

**ალექსანდრე** (Alexander), ამ სახელით ცნობილია რამდენიმე პაპი: **ა. III** (სიენა. — გ. 30. VIII. 1181, ჩივიტა კასტელანა), რომის პაპი 1159—1181; ერისკაცობაში ორლანდო (როლანდო) ბანდინელი (Orlando Bandinelli); სწავლული თეოლოგი. ბოლონიის უნ-ტში ასწავლიდა საეკლ. სამართალს. პაპების თეოკრატიის განმტკიცების მიზნით მხარს უჭერდა *ლომბარდიის ლიგას*, ებრძოდა იმპ. ფრიდრიხ I ბარბაროსას, რ-მაც მას დაუპირისპირა ანტიპაპები (იხ. *პაპობა*). ინტერდიქტის მუქარით აიძულა ინგლ. მეფე ჰენრი II დათმობაზე წასულიყო.

**ა. IV** (გ. 25. V. 1261, ვიტერბო), რომის პაპი 1254—61; ერისკაცობაში რაინალდო დე კონტი (Rainaldo de Conti), გრაფი დი სენი (di Segni). 1227-იდან კარდინალი, განაგრძობდა თავისი ნათესავი პაპების ინოკენტი III-ისა და გრიგოლ IX-ის თეოკრ. პოლიტიკას. მთელი ენერგია შეალია *შტაუფენებთან* ბრძოლას. წინ აღუდგა მათი გვარის წარმომადგენლის გერმ. მეფედ არჩევას (1256), ებრძოდა ფრიდრიხ II-ის ძეს მანფრედს სიცილიის სამეფოში და მის სიძეს — ეცელინო-და-რომანოს ზემო იტალიაში. ა. IV მისიონერებს — *ფრანცისკელებსა* და *დომინიკელებს* გზავნიდა აღმ. ევროპის, აზიისა და აფრიკის ქვეყნებში მ. შ. საქართველოში (1258).

**ა. VI** (1. I. 1431, ხატივა, ვალენსიის მახლობლად, ესპანეთი, — 18. VIII. 1503, რომი), რომის პაპი 1492—1503. ერისკაცობაში როდრიგო ბორჯა (Rodrigo Borgia). წარმოშობით ესპანელი. იშვილა და დააწინაურა ბიძამ, პაპმა *კალიქსტუს III-მ*. ა. VI ცნობილი იყო თავისი გარყვნილებით, სიხარბითა და ნეპოტიზმით. შუა იტალიაში ძლიერი სახელმწიფო — ბორჯების საოჯახო სამფლობელო რომ შეექმნა, იგი მხარს უჭერდა თავის შვილს ჩეზარე *ბორჯას*, რ-იც სპობდა და ავიწროებდა ფეოდ. მმართველებს რომანიაში. ა. VI ვაჭრობდა თანამდებობებით, კრეფდა ჯვაროსნულ მეათედს, ახდენდა შემლებულთა ქონების კონფისკაციას, რამაც დიდი შემოსავალი მისცა. *იტალიის ომების* (1494—1559) დროს ა. VI ძლიერ სახელმწიფოთა შორის ლავირების პოლიტიკას ადგა. პოლიტ. მოწინააღმდეგეებს იგი ხანჯლითა და საწამლავით უსწორდებოდა. 1497 შერისხა, შემდეგ კი სიკვდილით დაასჯევინა მის წინააღმდეგ მებრძოლი *სავონაროლა*. ა. VI ყურადღებას უთმობდა მისიონერების მოღვაწეობას. 1493 წ. 18 აპრილის სიგელით მან თბილისის ეპისკოპოსად დაამტკიცა ფრანცისკელი ალბერტო ენჯელი.

*წყარო*: И н ф е с с у р а С., Б у р х а р д И., Дневники, пер. с лат., М., 1939.

*ლიტ.*: თ ა მ ა რ ა შ ვ ი ლ ი მ., ისტორია კათოლიკობისა ქართველთა შორის..., ტფ., 1902, თ. 3, გვ. 48—49, 590—591; P e p e G., La politica dei Borgia, Napoli, 1946.

**ა. VII** (1599, სიენა, — 22. V. 1667, რომი), რომის პაპი 1655—67. ერისკაცობაში ფაბიო კიჯი (Fabio Chigi). სიენელი სწავლული და მწერალი. 1656 პარიზში გამოქვეყნდა მისი ლექსების კრებული „ფილომეტეს საყმაწვილო გარჯანი". გერმანიაში მიუნსტერის კონგრესზე საზავო მოლაპარაკების დროს იყო პაპის ნუნციუსი (იხ. *ვესტფალიის ზავი 1648*). ა. VII მფარველობდა *იეზუიტებს* და ებრძოდა *იანსენიზმს*. მისი უთანხმოება საფრანგეთთან, რაც მოჰყვა პაპის კუთვნილი ავინიონისა და ავინიონის ოლქის ოკუპაციას საფრ. მიერ (1663—64), დამთავრდა პაპისათვის დამამცირებელი შეთანხმებით პიზაში 1664. ჩაიშალა აგრეთვე მის მიერ წამოყენებული ევრ. სახელმწიფოთა ანტიოსმალური კოალიციის შექმნის გეგმა. ა. VII დიდ ყურადღებას უთმობდა კათოლიკე მისიონერთა მოღვაწეობას აღმ. ქვეყნებში, კერძოდ საქართველოში.

*ლიტ.*: თ ა მ ა რ ა შ ვ ი ლ ი მ., ისტორია კათოლიკობისა ქართველთა შორის..., ტფ., 1902, თ. 6—7.

**ალექსანდრე I** (გ. 1389), იმერეთის მეფე (1387—89). დავით ნარინის შთამომავალი, ძე *ბაგრატ I-ისა*, რ-ის გარდაცვალების (1372) შემდეგ საქართველოს მეფე ბაგრატ V დიდმა იმერეთის ერისთავად დანიშნა. რეზიდენცია ა. I-ს შორაპანში ჰქონდა. 1387, როცა თემურ-ლენგმა ბაგრატ V დაატყვევა, ა. I-მა იმერეთის მეფედ გამოაცხადა თავი. ბაგრატ V-ისა და მისი მემკვიდრის — გიორგის ერთგულნი დარჩნენ ოდიშის, ცხუმისა და სვანეთის ერისთავები, აგრეთვე გურიელი. ა. I-ის გარდაცვალების შემდეგ იმერეთი კვლავ საერისთავო გახდა.

*წყარო*: ვ ა ხ უ შ ტ ი, საქართველოს ცხოვრება, [ნაწ.] 2, ზ. ჭიჭინაძის გამოც., ტფ., 1913, გვ. 278—280. *გ. ჯამბურია.*

**ალექსანდრე I** დ ი დ ი (დაახლ. 1390—1442 შემდეგ), საქართველოს მეფე (1412—42). *კონსტანტინე I-ისა* და ნათია ამირეჯიბის ძე. ზრდიდა ბებია რუსა (იხ. *ამირეჯიბი რ.*).

მეფობის პირველსავე წლებში იძულებული გახდა მოეგერიებინა თურქმანთა შემოტევები. მხოლოდ 1415-იდან დამყარდა საქართველოში მშვიდობიანობა და მეფემ ენერგიულად მოჰკიდა ხელი თემურ-ლენგისა და თურქმანთა შემოსევებით განადგურებული ქვეყნის აღდგენას. რაკი სახელმწ. ხაზინას საამისო სახსრები არ გააჩნდა, მან 1425 შემოიღო სპეც. დროებითი საკომლო გადასახადი (გააუქმა 1440), რ-ის შემოსავლითაც შეაკეთა სვეტიცხოველი, რუისის ტაძარი და მრავალი სხვა ციხე, საყდარი და მონასტერი. ა. I ცდილობდა აღედგინა საქართვ. ადრინდ. საზღვრები. 1431 მან შემოიერთა ციხე-ქალაქი ლორე და ლორის ველი, რ-იც მანამდე თურქმან მომთაბარეებს ეპყრათ. დაახლ. 1434—35 შემოიერთა სივნიეთი (ახლანდ. ყარაბაღი და მისი მეზობელი თემები). ამან საქართვ. შემცირებულ მოსახლ. 60 ათასზე მეტი კომლი შესძინა. ხელს უწყობდა აგრეთვე სომეხ ლტოლვილთა ჩამოსახლებას საქართველოში. ა. ცდილობდა ქართული ეკლესიის გაძლიერებას, აღადგინა შერყეული საეკლესიო მიწათმფლობელობა, განაახლა უცხოეთის ქართული მონასტრები. გამეფების პირველსავე წლებში (1412—15) ა. I-მა ალაგმა ურჩი მთავრები — დადიანი, შარვაშიძე, სამცხის ათაბაგი; ზოგიერთი ერისთავთერისთავი გადააყენა და მათ ადგილებზე ბატონიშვილები — ვახტანგი, დიმიტრი და გიორგი დანიშნა. მაგრამ ამან საპირისპირო შედეგი გამოიღო: ბატონიშვილები, რ-თა როლი ქვეყნის პოლიტ. ცხოვრებაში ძალიან გაიზარდა, მამის სიცოცხლეშივე მეფეებად იწოდებოდნენ; მათ პოლიტიკას ძირითადად განსაზღვრავდა დიდგვაროვანი ფეოდალების ინტერესები. სახელმწ. ღონისძიებათა გატარებისას მეფე იძულებული ხდებოდა გაეთვალისწინებინა მათი და სამეფო ოჯახის სხვა წევრთა ნებასურვილი. სამეფო დოკუმენტები უწინდებურად მხოლოდ მეფის სახელით კი არ გაიცემოდა, არამედ მეფის ოჯახის წევრთა სახელითაც, რაც აშკარად მოწმობდა ცენტრ. ხელისუფლების შესუსტებას. სამეფოში შექმნილი ვითარების გამო ა. I ტახტიდან გადადგა და ათანასეს სახელით ბერად აღიკვეცა (1442).



ა. ალექბეროვი.

*ლიტ.*: ა ს ა თ ი ა ნ ი ნ., ფეოდალური საქართველოს პოლიტიკური დაშლის ისტორიიდან, «თსუ შრომები», 1963, ტ. 78; ბ ე რ ძ ე ნ ი შ ვ ი ლ ი ნ., ფეოდალური ურთიერთობიდან XV საუკუნეში, მის წგნ.: საქართველოს ისტორიის საკითხები, წგნ. 2, თბ., 1965; გ ვ რ ი ტ ი შ ვ ი ლ ი დ., ნარკვევები საქართველოს ისტორიიდან (XV—XVII სს.), [წგნ.] 2, თბ., 1965; ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 4, თბ., 1967. *ნ. ასათიანი.*

**ალექსანდრე I** (დაახლ. 1454—56 — 1511), კახეთის მეფე 1476—1511, მეფე *გიორგი VIII-ის* ძე. მის დროს დადგინდა ახლად ჩამოყალიბებული კახეთის სამეფოს საზღვრები. ა. I ცდილობდა მშვიდობიანი ურთიერთობა ჰქონოდა საქართვ. სხვა სამეფო-სამთავროებსა და მეზობელ ქვეყნებთან. მან საფუძველი ჩაუყარა კახეთის მეფეთა ტრად. საგარეო პოლიტიკას — ყოველგვარი საშუალებით

(მოხერხებული დიპლომატია, ზოგჯერ დათმობა, ფორმალური ყმობა, მცირე ხარკი და სხვ.) უზრუნველეყოთ ქვეყნის მშვიდობიანი განვითარება.

1477, ქართლში უზუნ-ჰასანის შემოსევის დროს, თურქმანთა ბრბოებმა მოარბიეს ქართლის მოსაზღვრე კახეთის რ-ნებიც: ხერკი, საგურამო, მარტყოფი და თიანეთი. ა. I-მა უზუნ-ჰასანს ძღვენი მიართვა, მორჩილება აღუთქვა და კახეთი აოხრებას გადაარჩინა. ისმაილის (შემდგომში პირველი სეფიანი შაჰის) შირვანში ლაშქრობის დროსაც (1501) მან მორჩილება აღუთქვა შაჰს და ეს შემოსევაც აიცდინა. ამის შემდეგ კახეთსა და ირანს შორის მშვიდობა არ დარღვეულა XVII ს. დასაწყისამდე. 1483 და 1491 ა. I-მა ელჩები გაგზავნა მოსკოვის დიდი მთავრის ივანე III-ის კარზე, რითაც საფუძველი ჩაეყარა რუსეთ-საქართვ. პოლიტ. ურთიერთობის ახალ, მნიშვნელოვან ეტაპს.

ა. I მოკლეს მისი შვილის, ავგიორგის (იხ. *გიორგი II*), შეთქმულების დროს.

*ლიტ.*: ც ი ნ ც ა ძ ე ი., ძიებანი რუსეთ-საქართველოს ურთიერთობის ისტორიიდან (X—XVI სს.), თბ., 1956; ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 4, თბ., 1967; А л е к с и д з е Л., Древнейший документ грузино-русских дипломатических отношений, წგნ.: Советский ежегодник международного права, М., 1962. *ნ. ასათიანი.*

**ალექსანდრე I** [12(23). XII. 1777, სანკტ-პეტერბურგი, — 19. XI (1. XII). 1825, ტაგანროგი], რუსეთის იმპერატორი (1801—25). ტახტზე ავიდა, როცა სასახლის შეთქმულების შედეგად მოკლეს მამამისი *პავლე I*. მეფობის პირველსავე წლებში რევ. ძვრების შიშით გაატარა ე. წ. *ფარული კომიტეტის* მიერ შემუშავებული ზომიერი ლიბერ. რეფორმები და მ. *სპერანსკის* სახელმწ. რეფორმათა ზოგიერთი პროექტი (მის დროს დაარსდა სამინისტროები და მინისტრთა კომიტეტი, გამოიცა ბრძანებულება თავისუფალ მხვნელ-მთესველთა შესახებ, გაიხსნა პეტერბურგის, ხარკოვისა და ყაზანის უნ-ტები და სხვ.).



ალექსანდრე III (იმერეთის მეფე). ქ. კასტელის ნახატი. XVII ს. პალერმოს საქალაქო ბიბლიოთეკა.

საგარეო პოლიტიკაში ა. I თავდაპირველად მოქნილად მოქმედებდა, 1801 დადო სამშვიდობო ხელშეკრულება ინგლისთან და საფრანგეთთან. 1805—07 ის უკვე ანტიფრანგულ კოალიციებში მონაწილეობდა. აუსტერლიცთან (1805) და ფრიდლანდთან (1807) დამარცხების შემდეგ ხელი მოაწერა ტილზიტის ზავს, მაგრამ, მიუხედავად ამისა, საფრანგეთთან ომი გარდაუვალი გახდა. 1812 სამამულო ომის მსვლელობისას ა. I-მა რუსეთის არმიის მთავარსარდლად მ. კუტუზოვი დანიშნა. 1813—14, მ. კუტუზოვის სიკვდილის შემდეგ, თვითონ ჩაუდგა სათავეში ევრ. სახელმწიფოთა ანტიფრანგულ კოალიციას. იგი იყო ვენის კონგრესისა და *საღვთო კავშირის* ერთ-ერთი ორგანიზატორი და ხელმძღვანელი. მეფობის ბოლო 10 წელიწადს საშინაო პოლიტიკაში აშკარა რეაქციის გზას დაადგა, გახდა ე.წ. არაკჩეევშჩინის (იხ. *არაკჩეევი*) სულისჩამდგმელი. აღადგინა მებატონის უფლება (გაუქმდა 1809) გაუსამართლებლად გაეციმბირებინათ გლეხები. დევნიდა მეცნიერებსა და კულტურის მოწინავე მოღვაწეებს.

ა. I-ის მეფობის დროს რუსეთს შეუერთდა საქართველო (1801), აგრეთვე ფინეთი (1809), ბესარაბია (1812), აზერბაიჯანი (1813). სიცოცხლის უკანასკნელ წლებში მისტიციზმით იყო შეპყრობილი. მოულოდნელად გარდაიცვალა ტაგანროგში. რუსეთში გავრცელდა ლეგენდა, თითქოს ა. I ციმბირში გადაიხვეწა და თედორე ბერის სახელით გაატარა იქ თავისი სიცოცხლე.

*ლიტ.*: ს უ რ გ უ ლ ა ძ ე ა., რუსეთი XIX საუკუნის პირველ ნახევარში, თბ., 1963; О к у н ь С. Б., Очерки истории СССР. Конец XVIII — первая четверть XIX в., Л., 1956.

**ალექსანდრე I** ი ა გ ე ლ ო ნ ი (Alexandre I Jagellon) (1460—1506), ლიტვის დიდი მთავარი 1492—1506, პოლონეთის მეფე 1501—06, კაზიმეჟ IV-ის ძე. დაამტკიცა პოლონეთის სეიმის მიერ 1505 მიღებული რადომის კონსტიტუცია, რ-იც ზღუდავდა სამეფო ხელისუფლებას და მეფეს სეიმის უკითხავად კანონების გამოცემას უკრძალავდა. ა. I. ლიტვაში შემავალი რუს. მიწებისათვის ებრძოდა მოსკოვის დიდ მთავარს ივანე III-ს, 1492—94 დამარცხდა რუსეთთან ომში და იძულებული გახდა დაეთმო მდ. ოკის ზემოწელში მდებარე წვრილი რუს. სამთავროები. ამის შემდეგ ივანე III-თან სამოკავშირეო ხელშეკრულება დადო და მისი ასული ელენე ცოლად შეირთო. რუსეთთან ახალი ომის დროს (1500—03) სამხ. კავშირი დაამყარა *ლივონიურ ორდენთან* (1501). ამ ომში ა I. დამარცხდა და მოსკოვის დიდმა მთავარმა შეიერთა ლიტვის მიერ მიტაცებული რუს. მიწები (ჩერნიგოვი, სტაროდუბი, ნოვგოროდ-სევერსკი, ბრიანსკი და სხვ.).

*ლიტ.*: Б а з и л е в и ч К. В., Внешняя политика русского централизованного государства (Вторая половина XV в.), М., 1952.

**ალექსანდრე II** (გ. 1510), იმერეთის მეფე (1484—1510). *ბაგრატ VI-ის* ძე. მამის გარდაცვალების (1478) შემდეგ მან ვერ შეძლო იმერეთში გამეფება ოპოზიციურად განწყობილი მთავრების (შარვაშიძე, დადიანი, გურიელი, გელოვანი) წინააღმდეგობის გამო. ამით ისარგებლა ქართლის მეფე *კონსტანტინე II-მ* (1479—1505) და ხელთ იგდო იმერეთის ტახტი. 1484 ა. II-მ შეძლო მცირე ხნით დაუფლებოდა მამისეულ ტახტს, მაგრამ ქართლის მეფე ლიხთ-იმერეთს არ თმობდა. მხოლოდ 1488 სძლია ა. II-მ საბოლოოდ კონსტანტინეს და დადიან-გურიელიც შემოირიგა, შემდეგ კი თვითონ დაიწყო ბრძოლა ქართლის შემოსაერთებლად. 1509 აიღო გორი და ჩრდ.-დას. ქართლში გაბატონდა. მაგრამ ქართლ-იმერეთის გაერთიანების მიზანი განუხორციელებელი დარჩა. ოსმალთა შემოსევამ აიძულა იგი ქართლისათვის თავი მიენებებინა.

*ლიტ.*: ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 4, თბ., 1967.

**ალექსანდრე II** (1527—1605), კახეთის მეფე (1574—1605). ლევან მეფის ძე. მის მეფობაში განსაკუთრებით განვითარდა სოფ. მეურნ., აღორძინდა ქალაქები (გრემი, ძეგამი). კახეთის სამეფოს ა. II-ს დროს სავაჭრო ურთიერთობა ჰქონდა აზიისა და ევრ. ბევრ ქვეყანასთან (კახეთიდან უცხოეთში გაჰქონდათ დიდძალი აბრეშუმი, ღვინო, ენდრო, კაკალი), ა. II რთულ პოლიტ. ვითარებაში მოღვაწეობდა. თავდაპირველად ირანის ვასალად აღიარებდა თავს, ხოლო 1578-იდან ოსმალეთის მოხარკე გახდა. ოსმალეთს არ აკმაყოფილებდა კახეთის ვასალური დამოკიდებულება და კახეთზე თავდასასხმელად აქეზებდა შამხალის ქვეშევრდომ მთიელებს, რ-ებიც დიდ ზიანს აყენებდნენ ქვეყანას. შექმნილი ვითარებიდან გამოსავალს ა. II რუსეთთან კავშირში ხედავდა. 1587 გაფორმდა ხელშეკრულება რუსეთ-საქართვ. პოლიტ. კავშირის შესახებ. 1589 ა. II-მ რუსეთის მეფისაგან მიიღო მფარველობის ოფიც. დადასტურება — „წყალობის სიგელი“.

რუსეთ-კახეთის დაახლოება არ მოსწონდა ირანის შაჰს აბას I-ს, მაგრამ იმხანად ოსმალეთთან ბრძოლაში რუსეთის მხარდაჭერის იმედი ჰქონდა და მტრობას არ ამჟღავნებდა, თუმცა ფარულად კახეთზე გადამწყვეტ თავდასხმას ამზადებდა და ოსტატურად აღვივებდა ინტრიგას ა. II-ის კარზე. 1601 ოქტომბერში ა. II შვილმა, დავითმა, აიძულა ბერად აღკვეცილიყო და თავი კახეთის მეფედ გამოაცხადა. 1 წლის შემდეგ, 1602 წ. 2 ოქტ., დავითი მოულოდნელად გარდაიცვალა და ა. II ტახტს დაუბრუნდა.

1603 ნოემბერში შაჰ-აბასი ერევნის ციხეს შემოადგა და ქართლ-კახეთის მეფეები დაიბარა. ა. II დიდხანს ყოყმანობდა და მხოლოდ 1604 აპრილში ეახლა შაჰს, შაჰმა იგი უკან 1605 დააბრუნა, შირვანზე გალაშქრება დაავალა და ყიზილბაშთა ჯარით თან გამოაყოლა მისი გამაჰმადიანებული შვილი, შაჰის კარზე გაზრდილი კონსტანტინე-მირზა (იხ. *კონსტანტინე I*).

კახეთში ჩასულმა ა. II-მ შეიტყო რუსეთის ჯარის შამხალზე სალაშქროდ წამოსვლა. რუსეთის ელჩები (მ. ტატიშჩევი, ა. ივანოვი) ამ ლაშქრობაში კახეთის ჩაბმას მოითხოვდნენ. ამის გამო, მიუხედავად კონსტანტინე-მირზას დაჟინებული მოთხოვნისა, ა. II შირვანზე გალაშქრებას არ ჩქარობდა. 1605 წ. 12 მარტს ქ. ძეგამში, მეფის სასახლეში მოლაპარაკების დროს ყიზილბაშებმა კონსტანტინე-მირზას ბრძანებით დახოცეს ა. II, *გიორგი ბატონიშვილი* და თათბირის დამსწრე კახელი დარბაისლები.

*ლიტ.*: ბ ე რ ძ ე ნ ი შ ვ ი ლ ი ნ., რუსეთ-საქართველოს ურთიერთობის ისტორიიდან XV—XVII საუკუნეთა მიჯნაზე, მის წგნ.: საქართველოს ისტორიის საკითხები, წგნ. 4, თბ., 1967; ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 4, თბ., 1967. *ნ. ასათიანი.*

**ალექსანდრე II** [17(29). IV. 1818 — 1(13). III. 1881], რუსეთის იმპერატორი (1855—81). *ნიკოლოზ I-ის* უფროსი შვილი. პოლიტ.შეხედულებით კონსერვატორი იყო, მაგრამ ყირიმის ომში (1853—56) დამარცხების შემდეგ შექმნილმა საშინაო ვითარებამ, ქვეყნის ეკონ. განვითარების მსვლელობამ და რევ. სიტუაციამ აიძულა 60—70-იან წწ-ში ბურჟ. რეფორმები გაეტარებინა (ბატონყმობის გაუქმება — 1861, საერობო, სასამართლო, საქალაქო და სხვ. რეფორმები). პოლონეთის 1863—64 აჯანყების ჩახშობის და ამის შედეგად რევ. მოძრაობის შენელების შემდეგ ა. II აშკარა რეაქციის გზას დაადგა, ამის უშუალო საბაბი გახდა მის მოსაკლავად მოწყობილი პირველი თავდასხმა (1866 წ. 4 აპრ.). იგი მკაცრად უსწორდებოდა რევოლუციონერებს, ციმბირში გადაასახლა ნ. ჩერნიშევსკი, ციხეები აავსო რევოლუციურად განწყობილი ახალგაზრდებით.

საგარეო პოლიტიკაში ა. II გერმ. ორიენტაციის მომხრე იყო. დიდ ყურადღებას უთმობდა ე. წ. აღმ. საკითხს, კერძოდ, იბრძოდა 1856 პარიზის საზავო ხელშეკრულების პირობათა გაუქმებისათვის. 1877, ბალკანეთზე რუსეთის გავლენა რომ გაეძლიერებინა, დაიწყო ომი ოსმალეთთან. მისი მეფობის დროს რუსეთმა შეიერთა არტაანი, ყარსი, ბათუმი ოლქებითურთ და სხვა ტერიტორიები.

მოკლეს 1881 წ. 1 მარტს „ნაროდნაია ვოლიას“ აღმასრ. კომიტეტის განაჩენით.

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., ერობის მდევნელნი და ლიბერალიზმის ჰანიბალები, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 5; მ ი ს ი ვ ე. «საგლეხო რეფორმა» და პროლეტარულ-გლეხური რევოლუცია, იქვე, ტ. 17; К о р н и л о в А. А., Общественное движение при Александре II (1855—1881), М., 1909.

**ალექსანდრე III** (გ. 1660), იმერეთის მეფე (1639—60). *გიორგი III-ის* უფროსი შვილი. ებრძოდა გაძლიერებულ ფეოდ. ანარქიას. მხარს უჭერდა თავის სიმამრს თეიმურაზ I-ს (ცოლად ჰყავდა თეიმურაზის ქალიშვილი დარეჯანი, ზურაბ არაგვის ერისთავის ქვრივი) ირანის აგრესიის წინააღმდეგ ბრძოლაში. თეიმურაზის გავლენით ურთიერთობა დაამყარა მოსკოვის სახელმწიფოსთან და რამდენიმეჯერ (1649, 1651, 1656) გაგზავნა ელჩები. 1651 წ. 9 ოქტ. ხელი მოაწერა მოსკოვის ხელმწიფის ერთგულების ფიცის წიგნს.

ა. III ოცი წლის მანძილზე ებრძოდა ოდიშის მთავარ ლევან II-ს. 1657 კი, როცა ლევან II გარდაიცვალა, გაილაშქრა ოდიშზე, გადააყენა ლიპარიტ დადიანი და მთავრად თავისი კაცი ვამეყი დანიშნა (1658), გურიელადაც თავისი მომხრე დემეტრე სიმონის ძე დასვა. ამით ორივე სამთავრო დაიმორჩილა და შეძლო რამდენადმე მაინც განემტკიცებინა იმერეთის საშინაო მდგომარეობა.

*ლიტ.* იხ. სტ-თან ა ლ ე ქ ს ა ნ დ რ ე IV.

*გ. ჯამბურია.*

**ალექსანდრე III** [26. II(10. III). 1845 — 20. X(I. XI). 1894], რუსეთის იმპერატორი (1881—94). *ალექსანდრე II-ს* შვილი. ტახტის მემკვიდრე გახდა უფროსი ძმის ნიკოლოზის გარდაცვალების შემდეგ 1865. იყო შეზღუდული, უვიცი, უხეში, უკიდურესად რეაქციული და შოვინისტური შეხედულებების ადამიანი. მასზე დიდ გავლენას ახდენდა მისი უახლოესი მრჩეველი, რეაქციონერი კ. *პობედონოსცევი*. რევოლუციონერთა თავდასხმის შიშით ა. III-მ მეტწილად გატჩინის სასახლეში გაატარა სიცოცხლე („გატჩინის ტყვე"). საშინაო პოლიტიკაში მისი იდეალი იყო შეურყეველი თვითმპყრობელობა და თავადაზნაურების მდგომარეობის განმტკიცება, თუმცა ქვეყნის ეკონ. განვითარებამ და პოლიტ. ვითარებამ მისი მთავრობა აიძულა 80-იან წწ. დასაწყისში რეფორმები გაეტარებინა (სულადი გამოსაღების გაუქმება, სავალდებულო გამოსასყიდის დაწესება, გამოსასყიდი გადასახადის შემცირება). 80-იანი წწ. II ნახევრიდან ა. III-მ გაატარა ე. წ. კონტრრეფორმები (საერობო უფროსთა ინ-ტის შემოღება, საერობო და საქალაქო წესდებათა გადასინჯვა და სხვ.). საგარეო პოლიტიკაში მის დროს გაუარესდა რუსეთ-გერმ. ურთიერთობა და რუსეთი საფრანგეთს დაუახლოვდა, რასაც საფრ.-რუსეთის კავშირის (1891—93) შექმნა მოჰყვა.

*ლიტ.*: Дневник государственного секретаря А. А. Половцова, т. 1—2. М., 1966; Плеханов Г. В., Царствование Александра III, Соч., т. 24, М.—Л., 1927.

**ალექსანდრე IV** (გ. 1695), იმერეთის მეფე (1683—95). *ბაგრატ IV-ის* უკანონო შვილი. 1681, როცა ბაგრატ IV გარდაიცვალა, ა. IV ქართლის მეფე გიორგი XI-ის კარზე იმყოფებოდა. ამით ისარგებლა გიორგი გურიელმა და იმერეთის ტახტი მიიტაცა. იმერეთის დიდებულთა და გიორგი XI-ის შუამდგომლობით ოსმალეთის სულთანმა იმერეთის ტახტი ა. IV-ს უბოძა და იგი ახალციხის ფაშის დახმარებით ტახტზე ავიდა. პოლიტ. მიზნით მან თავისი და დარეჯანი მიათხოვა პაატა აბაშიძეს, რ-ის გავლენას მთელი ზემო იმერეთი ემორჩილებოდა. 1684 *როკითის ბრძოლაში* ა. IV-მ დაამარცხა გურიელი და მისი მომხრეები — გიორგი ლიპარტიანი, შოშიტა II რაჭის ერისთავი, ბეჟან ლორთქიფანიძე და ჩიჯავაძენი. 1689 როცა გიორგი XI ირანს აუჯანყდა, ა. IV-მ შაჰთან დაამყარა ურთიერთობა, რაც ოსმალეთის ვასალობაზე უარს ნიშნავდა. ამის გამო სულთანმა მას მეფობა ჩამოართვა (1690 აგვისტო). ა. IV ქართლში გადავიდა და გორს დადგა. ქართლში ახლად გამეფებული *ერეკლე I-ის* მეცადინეობით ირანის შაჰმა ოსმალეთის სულთანთან იშუამდგომლა და 1691 ა. IV იმერეთის ტახტზე აღადგინეს.

ა IV-ის მეფობის დროს გაძლიერდა ფეოდ. ანარქია, გახშირდა ტყვეებით ვაჭრობა, მორალურად დაქვეითდა არისტოკრატია. 1695 ა. IV-ის წინააღმდეგ შეთქმულება მოეწყო მისივე სიმამრის გიორგი აბაშიძის თაოსნობით. შეთქმულებმა ა. IV შეიპყრეს და გიორგი XI-ს გადასცეს, რ-ის ბრძანებითაც იგი რუისში მოკლეს და იქვე ეკლესიაში დამარხეს.

*წყარო:* გ ო რ გ ი ჯ ა ნ ი ძ ე ფ., საქართველოს ისტორია, ს. კაკაბაძის გამოც., «საისტორიო მოამბე», 1925, [ტ.] 2; ვ ა ხ უ შ ტ ი, საქართველოს ცხოვრება, [ნაწ.] 2, ზ. ჭიჭინაძის გამოც., ტფ., 1913.

*ლიტ.*: გ ვ რ ი ტ ი შ ვ ი ლ ი დ., ნარკვევები საქართველოს ისტორიიდან (XV—XVII სს.), [წგნ.] 2, თბ., 1965.

*გ. ჯამბურია.*

**ალექსანდრე V** (დაახლ. 1703/4 — III. 1752), იმერეთის მეფე (1720—51). მის დროს გაძლიერდა ოსმალეთის აგრესია. მეფის ხელისუფლება დასუსტებული იყო გამუდმებული შინაფეოდ. ომებით. 1721—28 სამეფოს ფაქტობრივად ოდიშის მთავარი ბეჟან I დადიანი განაგებდა. 1734 ა. V-მ *ჩიხორის ბრძოლაში* დაამარცხა ოტია დადიანი და მეფე-მთავრებს შორის დროებით მშვიდობა ჩამოვარდა.

ა. V რუსეთთან დაახლოების მომხრე იყო. მის პირველ ცდას 1720—30 ამ მხრივ შედეგი არ მოჰყოლია. მხოლოდ რუსეთ-ოსმალეთის 1735—39 ომის დროს, რუსების მიერ აზოვის აღების შემდეგ (16. VI. 1736), გაუჩნდათ ა. V-სა და მის მომხრეებს დახმარების იმედი. 1738 ა. V-მ რუსეთში ელჩად გაგზავნა ქუთათელი მიტროპოლიტი ტიმოთე გაბაშვილი. ელჩმა იმპერატორს დას. საქართვ. რუკა წარუდგინა, ქვეყნის ოსმალებისაგან განთავისუფლების გეგმა გააცნო და მფარველობა სთხოვა. ამ გეგმის განხორციელებას ხელი შეუშალა რუსეთ-ოსმალეთის *ბელგრადის საზავო ხელშეკრულებამ* (1739). სამეფოში კვლავ ატყდა შინაფეოდ. ომი. 1741 ა. V-ის მოწინააღმდეგე ფეოდალებმა მისი ძმა გიორგი გაამეფეს. მაგრამ ა. V-მ იმავე წელს დაიბრუნა ტახტი. 1743 მან ზავი დადო დადიანთან და სამეფოში მცირე ხნით მშვიდობა ჩამოვარდა. 1746 ა. V ტახტიდან გადააყენა მისმა ძმამ — მამუკამ. 1747 ოსმალეთის დახმარებით ა. V-მ ისევ დაიბრუნა მეფობა, მაგრამ სამეფოში საერთო არეულობა სუფევდა.

ა. V-მ ააგო ჩხარის წმ. გიორგის მონასტერი (1737) და ვარციხის სამეფო სასახლე.

*წყარო:* დ ა დ ი ა ნ ი ნ., ქართველთ ცხოვრება, შ. ბურჯანაძის გამოც., თბ., 1962; ვ ა ხ უ შ ტ ი, საქართველოს ცხოვრება, [ნაწ.] 2, ზ. ჭიჭინაძის გამოც., ტფ., 1913; ო რ ბ ე ლ ი ა ნ ი პ., ამბავნი ქართლისანი, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ნაწ. 2, დ. ჩუბინაშვილის გამოც., სპბ., 1854.

*ლიტ.*: ბ უ რ ჯ ა ნ ა ძ ე შ., ლიხთ-იმერეთის 1737 წლის რუკა როგორც ფეოდალური საქართველოს ისტორიის პირველწყარო, «ხელნაწერთა ინ-ტის მოამბე», 1959, ტ. 1.

*კ. გრიგოლია.*

**ალექსანდრე აფროდისიელი** (Alexandros ho Aphrodiseus), პერიპატეტიკოსთა (იხ. *პერიპატეტიკური სკოლა*) სქოლარქესი (198—211), არისტოტელეს სახელგანთქმული კომენტატორი, რ-საც მეტსახელად „ეგზეგეტესი" — განმმარტებელი უწოდეს. ავითარებდა არისტოტელეს ფილოს. მატერიალ. ელემენტებს. ა. ა-ის აზრით, ინდივიდუალური წინ უსწრებს ზოგადს, ინდივიდუალური სული მოკვდავია და განუყოფელია სხეულისაგან, როგორც სხეულის საზღვარი. სწორედ ამის გამო აკრიტიკებდა მას *იოანე პეტრიწი*, თუმცა მიაჩნდა რომ ა. ა. სწორად განმარტავდა არისტოტელეს შეხედულებას (ი ო ა ნ ე პ ე ტ რ ი წ ი, შრომები, ტ. 2, თბ., 1937). ა. ა-ის შრომებიდან აღსანიშნავია „ბედისათვის" და „სულისათვის".

**ალექსანდრე ბატონიშვილი,** ბ ა გ რ ა ტ ი ო ნ ი (ი მ ე რ ე ტ ი ნ ს კ ი) (1674, თბილისი — 1711, პიტეო), მეფე *არჩილ II-ის* ძე, რუსეთის პირველი გენ.-ფელდცოიხმაისტერი (1700). 1684-იდან იზრდებოდა მოსკოვის სამეფო კარზე და პეტრე I-ის ყურადღება მიიპყრო. 1697 მასთან ერთად იმოგზაურა ევროპაში; კენიგსბერგსა და ჰააგაში 1699-მდე სწავლობდა საარტილერიო საქმეს. 1700 წ. 19 მაისს პეტრე I-მა მიანიჭა გენ.-ფელდცოიხმაისტერის წოდება და რუსეთის არტილ. უფროსად დანიშნა. ა. ბ. შეუდგა რუსეთის არტილ. რეორგანიზაციას. შვეციის წინააღმდეგ ომში (იხ. *ჩრდილოეთის ომი 1700—21*) იგი რუსეთის არტილერიას ხელმძღვანელობდა. 1700 წ. 19 ნოემბ. *ნარვის ბრძოლაში* შვედებმა ტყვედ ჩაიგდეს. ტყვეობაში მყოფ ა. ბ-ს პეტრე I-მა წოდება და ნახევარი ხელფასი შეუნარჩუნა, 1711 კი გამოიხსნა ტყვეობიდან, მაგრამ დაავადებული გზაში გარდაიცვალა. დაკრძალულია მოსკოვში, დონის მონასტერში. ა. ბ-ს რუსულიდან ქართულად უთარგმნია „სადიდებელნი გალობანი უფლისა ჩუენისა იესო ქრისტესნი" (ხელნაწერთა ინ-ტის ფონდი A—347); ფიქრობენ, რომ მასვე ეკუთვნის იმპ. ბასილი მაკედონელის „ტესტამენტის" (ანდერძის) თარგმანი.



ალექსანდრე ბატონიშვილი (იმერეტინსკი). უცნობი მხატვარი. 1696. საქართველოს ხელოვნების მუზეუმი. თბილისი.

**ალექსანდრე ბატონიშვილი** (ბ ა გ რ ა ტ ი ო ნ ი) (გ. 23. XI. 1737), კახეთის მეფის *დავით II* (იმამყული-ხანის) უფროსი ვაჟი, მაჰმადიანური სახელი — ალი-მირზა. 1735 თამაზყული-ხანმა (1736-იდან ნადირ-შაჰი) ქართლ-კახეთის მმართველად დანიშნა, შემდეგ კახეთის ნაიბად. ქართლ-კახეთის მოსახლეობის ანტიირანული გამოსვლების დროს ებრძოდა აჯანყებულებს. 1737 ირანელებმა გადააყენეს. სცადა კახეთში გაბატონება, მაგრამ სპარსულ ტრადიციებზე აღზრდილი, მაჰმადიანი ა. ბ. ვერ დაუპირისპირდა თეიმურაზ II-ს, იძულებული გახდა შერიგებოდა შაჰს და გაემგზავრა ირანში. იქ მეთაურობდა შაჰის გვარდიის ქართულ რაზმებს. მონაწილეობა მიიღო ნადირ-შაჰის ავღანეთის ლაშქრობაში. დაიღუპა ყანდაარზე იერიშის დროს.

*წყარო:* ო რ ბ ე ლ ი ა ნ ი პ., ამბავნი ქართლისანი, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ნაწ. 2, დ. ჩუბინაშვილის გამოც., სპბ., 1854.

*ლ. ტუხაშვილი.*

**ალექსანდრე ბატონიშვილი** (ბ ა გ რ ა ტ ი ო ნ ი) (დაახლ. 1760 — X. 1780), იმერეთის მეფის *სოლომონ I-ის* ერთადერთი ძე. გადაიბირეს მეფის პოლიტიკით უკმაყოფილო თავადებმა. მონაწილეობდა 1778 თავადთა შეთქმულებაში, რ-ის მიზანი იყო სოლომონ I-ის გადაყენება და ა. ბ-ის გამეფება. შეთქმულება მარცხით დამთავრდა. უკანონო ქორწინების გამო ეკლესიამ შეაჩვენა ა. ბ. და აკრძალა მისი პატივით დასაფლავება. ჰყავდა უკანონო შვილი გიორგი (იხ. *გიორგი ბატონიშვილი*).

*წყარო:* დ ა დ ი ა ნ ი ნ., ქართველთ ცხოვრება, შ. ბურჯანაძის გამოც., თბ., 1962, გვ. 179; მასალები საქართველოს ისტორიისათვის, შეკრებილი ბატონიშვილის დავით გიორგისძისა და მისი ძმებისა (1744—1840 წწ.), მ. ჯანაშვილის გამოც., [ნაწ.] 1, ტფ., 1905.

*ლიტ.*: ბ უ რ ჯ ა ნ ა ძ ე შ., იმერეთის სამეფო 1768—1784 წწ., «ხელნაწერთა ინ-ტის მოამბე», 1961, ტ. 3.

*ო. სოსელია.*

**ალექსანდრე ბატონიშვილი** (ბ ა გ რ ა ტ ი ო ნ ი) (1770—1844, თეირანი), ქართველი პოლიტიკური მოღვაწე, *ერეკლე II-ის* ძე. აღიზარდა კათოლიკე პატრების მეთვალყურეობით. 17—18 წლისა უკვე მონაწილეობდა ქვეყნის მართვა-გამგეობაში. ხელმძღვანელობდა აღა მაჰმად-ხანის შემოსევის დროს დანგრეული თბილისის აღდგენას. საუფლისწულო ქვემო ქართლში ჰქონდა. ერეკლეს გარდაცვალების შემდეგ ებრძოდა გიორგი XII-ს. როცა ქართლ-კახეთი რუსეთს შეუერთდა, ა. ბ-მა დაიწყო ბრძოლა სამეფოს აღსადგენად. 1802—03 დახმარება სთხოვა ამიერკავკასიის (ერევნის, ნახიჭევნის, განჯის) სახანოებს; შემდეგ კი ირანს წავიდა. რუსეთ-ირანის 1804—13 ომის დროს თეიმურაზ ბატონიშვილთან ერთად იბრძოდა რუსეთის წინააღმდეგ. ამავე დროს წერილებს უგზავნიდა რუსეთის მოხელეებს და ჰპირდებოდა, თუ ქართლ-კახეთის სამეფოს აღადგენდნენ, ბრძოლას შეწყვეტდა.

1812 შემოდგომაზე ა. ბ. საქართვე-



ალექსანდრე ბატონიშვილი (ერეკლე II-ის ძე).

ლოში ჩამოვიდა და კახეთის აჯანყებას ჩაუდგა სათავეში. აჯანყების დამარცხების შემდეგ დაღესტანში გაიქცა და 1818-მდე დაჰყო იქ. 1819-იდან კვლავ ირანს გაემგზავრა. მონაწილეობდა რუსეთ-ირანის 1826—28 ომში. 1832 შეთქმულების მონაწილეებს განზრახული ჰქონდათ მისი მოწვევა საქართველოს მეფედ. სიცოცხლის ბოლო წლები ა. ბ-მა სილატაკეში გაატარა. გარდაიცვალა თეირანში, დაკრძალულია იქვე, სომხ. ეკლ. ეზოში.

*ლიტ*.: ხანთაძე შ., მასალები ალექსანდრე ბატონიშვილის ბიოგრაფიისათვის, «ს. ჯანაშიას სახ. საქართველოს სახელმწ. მუზეუმის მოამბე», 1961, ტ. 22 B; Ерицов А., Последний потомок грузинского царского дома, «Весь Кавказ», 1903, т. 1. *შ. ხანთაძე*.


ალექსანდრე ბაქარის ძე. მხატვარი ა. ანტროპოვი 1761. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმი.

**ალექსანდრე ბაქარის ძე** (ბაგრატიონი) (დაახლ. 1724/28—1791), ქართლის სამეფო ტახტის პრეტენდენტი, *ვახტანგ VI-ის* შვილიშვილი, დაიბადა რუსეთში, იქვე მიიღო განათლება. ატარებდა გრუზინსკის გვარს, იყო გვარდიის ოფიცერი.

ა. ქართლის ტახტის მემკვიდრე იყო და ვერ ურიგდებოდა ქართლში თეიმურაზ II-ის, შემდეგ კი ერეკლე II-ის მეფობას. ამიტომ ბაქარის გარდაცვალებისთანავე (1750) დაიწყო ბრძოლა ქართლის სამეფო ტახტის ხელში ჩასაგდებად. 1763-იდან ფარულად ემზადებოდა საქართველოში წამოსასვლელად, მაგრამ სამშობლოში უნებართვოდ დაბრუნების ცდა ჩაეშალა. 1766 ეკატერინე II-ის ბრძანებით სამხ. წოდება ჩამოართვეს და სამშობლოში გამგზავრების ნება დართეს. 1767 ა. შირაზში ქერიმ-ხანთან მივიდა და დახმარება სთხოვა. ხანგრძლივი უნაყოფო ლოდინის შემდეგ იგი სოლომონ I-ის მიწვევით იმერეთში ჩავიდა და 1779, როცა ერეკლე ერევანს იყო სალაშქროდ, ქართლში აჯანყების მოწყობა სცადა, მაგრამ უშედეგოდ. 1782 ა. *ამილახვართან* ერთად ფათალი-ხანთან გადავიდა დაღესტანში. ერეკლე II-ის თხოვნით რუსეთის მთავრობამ 1783 ა. შეიპყრო, მკაცრი პოლიციური ზედამხედველობა დაუწესა და გადაასახლა სმოლენსკში, სადაც პატიმრობაში გარდაიცვალა.

*ლიტ*.: ბერძენიშვილი ნ., საქართველო XVIII საუკუნეში, მის წგნ.: საქართველოს ისტორიის საკითხები, წგნ. 2, თბ., 1965; Маркова О. П., Феодальная реакция на прогрессивную политику единодержавия в Грузии (выступление князя Александра Грузинского, 1766—1783 гг.), კრ.: კავკასიის ხალხთა ისტორიის საკითხები, თბ., 1966. *ა. კიკვიძე*.


ალექსანდრე მაკედონელის თავი. ლისიპეს ორიგინალის (ძვ. წ. IV ს. II ნახევარი) ელინისტური ასლი. არქეოლოგიის მუზეუმი. სტამბული.

**ალექსანდრე იესეს ძე** (ბაგრატიონი), ქართლის სამეფოს პოლიტიკური მოღვაწე XVIII ს. I ნახ-ში. მეფე იესეს მესამე ვაჟი, დაიბადა ირანში. იწოდებოდა ისაკ-ბეგად. XVIII ს. 40-იან წწ-ში იყო ქართლის ნაიბი. 1742, არაგვის საერისთავოს გლეხთა აჯანყების დროს, სცადა ამ საერისთავოში გაბატონება, მაგრამ თეიმურაზ II-მ განზრახვა ჩაუშალა. 1744 ა. დაინიშნა ქართლის *ჯანიშინად*. თანამდებობიდან მალე გადააყენეს, რადგან მხარს უჭერდა აბდულა-ბეგის ბრძოლას ქართლის ტახტისათვის. 1750 ა. გაქრისტიანდა და საუფლისწულო მამულები მიიღო ქვემო ქართლში. 1759 იძულებული გახდა რუსეთში გადასახლებულიყო; მსახურობდა ჯერ ასტრახანის გარნიზონში, შემდეგ (1761-იდან) — ყიზლარის ქართ. ესკადრონში და პოდპოლკოვნიკის წოდება დაიმსახურა. მისი შვილიშვილი იყო მხედართმთავარი პეტრე *ბაგრატიონი*.

*წყარო*: ორბელიანი პ., ამბავნი ქართლისანი, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ნაწ. 2, დ. ჩუბინაშვილის გამოც., სპბ., 1854.

*ლიტ*.: მაჭარაძე ვ., მასალები XVIII ს. მეორე ნახევრის რუსეთ-საქართველოს ურთიერთობის ისტორიისათვის, ნაწ. 2, თბ., 1968. *ლ. ტუხაშვილი*.

**ალექსანდრე I კარაგეორგიევიჩი** (Александар Карађорђевић) (17. XII. 1888 — 9. X. 1934), იუგოსლავიის მეფე 1921-იდან; *პეტრე I კარაგეორგიევიჩის* ძე. 1904 დაამთავრა პეტერბ. პაჟთა კორპუსი, 1912—13 მონაწილეობდა *ბალკანეთის ომებში*, I მსოფლიო ომში იყო სერბიის არმიის მთავარსარდალი, 1914-იდან სერბიის პრინც-რეგენტი, 1918—21 — სერბების, ხორვატებისა და სლოვენების სამეფოს (1929-იდან იუგოსლავია) პრინც-რეგენტი, 1921 წ. 17 აგვისტოდან — მეფე. 1929 წ. 6 იანვ. მოახდინა სახელმწ. გადატრიალება და დაამყარა მონარქ. დიქტატურა. საგარეო პოლიტიკაში საფრ. ორიენტაციის მომხრე იყო. მოკლეს ქ. მარსელში, საფრ. საგარეო საქმეთა მინისტრ ბარტუსთან ერთად, ჰიტლერულ გერმანიასა და ფაშისტურ იტალიასთან დაკავშირებულმა ხორვატმა და მაკედონელმა ტერორისტებმა.

**ალექსანდრე კეთილი** (გ. 1432), მოლდავეთის მთავარი 1400-იდან. მოახდინა სახელმწ. მმართველობის ერთგვარი ცენტრალიზაცია, დაუმორჩილა ეკლესია მთავრის ხელისუფლებას, გააფართოვა მოლდ. სამთავროს სამფლობელოები და მოიპოვა გასასვლელი შავ ზღვაზე. სავაჭრო და დიპლ. ურთიერთობა დაამყარა რუსეთთან. ა. კ. იცავდა მოლდ. დამოუკიდებლობას, წარმატებით ებრძოდა თათარ ხანებს, პოლ. და უნგრ. ფეოდალებს.

*ლიტ*.: История Молдавской ССР, т. 1, Киш., 1965.

**ალექსანდრე ლუარსაბის ძე** (ბაგრატიონი) (გ. 1711), ქართველი სამხედრო მოღვაწე. ირანში შაჰის კარზე მყოფი ქართლის მეფის *გიორგი XI-ის* ნაცვალი ქირმანში, შემდეგ ავღანეთში. მეთაურობდა ავღანეთისა და ქირმანის ჯარების ქართ. რაზმებს (დაახლ. 2 ათ. კაცი). ებრძოდა სპარსელთა წინააღმდეგ მირ ვაისის მეთაურობით აჯანყებულ ავღ. და ბელუჯ ტომებს, დაიღუპა ყანდაართან ბრძოლაში.

*წყარო*: ჩხეიძე ს., ცხოვრება მეფეთა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ნაწ. 2, დ. ჩუბინაშვილის გამოც., სპბ., 1854. *ლ. ტუხაშვილი*.

**ალექსანდრე მაკედონელი,** ალექსანდრე დიდი (Alexandros ho Megas) (ძვ. წ. 356. 21. VII, ქ. პელა,— ძვ. წ. 323. 13. VI, ბაბილონი), მაკედონიის მეფე 336-იდან. ძვ. სამყაროს ერთ-ერთი უდიდესი მხედართმთავარი და სახელმწ. მოღვაწე. მაკედონიის მეფის *ფილიპე II-ისა* და ეპირის მეფის ასულის — ოლიმპიადას ძე. 13 წლიდან არისტოტელეს მოწაფე. მთელი სიცოცხლე ომებში გაატარა. მხედართმთავრის ნიჭი და ჯარისკაცის სიმამაცე პირველად გამოამჟღავნა 338 ქერონეის ბრძოლაში, რ-ითაც დამთავრდა მაკედ. მიერ საბერძნეთის დაპყრობა. 336, როცა შეთქმულებმა მოკლეს ფილიპე II, ა. მ. მაკედ. მეფე გახდა და გამეფებისთანავე სასტიკად გაუსწორდა მამამისის მკვლელებს. 335 მოაწყო ლაშქრობა თრაკიელთა, ილირიელთა და სხვა მეზობელი ტომების წინააღმდეგ, მაგრამ მალე იძულებული გახდა შუა საბერძნეთში დაბრუნებულიყო, რომ ბერძნ. ქალაქების ანტიმაკედ. აჯანყება ჩაექრო. 335 სექტემბერში მან მიწასთან გაასწორა თებე. მაკედ. ექსპანსიას, ისევე როგორც ბერძნულ პოლისებს შორის წინააღმდეგობათა გამწვავებას, საფუძვლად ედო ახალი ეკონ. რესურსებისა და ახალი ბაზრების ხელში ჩაგდების მისწრაფებები. 334 გაზაფხულზე ა. მ-მა თავისი ლაშქრით (30 ათ. ქვეითი, 5 ათ. ცხენოსანი, 160 ხომალდი და დამხმარე მსუბუქად შეიარაღებული რაზმები) ჰელესპონტი (ახლანდ. დარდანელის სრ.) გადალახა და დაიწყო ომი აქემენიდთა სახელმწიფოს წინააღმდეგ. მაკედონიაში კი თავის ნაცვლად დატოვა *ანტიპატრე* 13,5 ათ. კაცით. 334 მაისში მდ. გრანიკოსთან ბრძოლაში ა. მ-მა პირველად გამოიყენა თავისი საბრძოლო ხერხი: მძიმედ შეიარაღებული ქვეითი ჯარის ფალანგის ფრონტალური და ცხენოსანთა ფლანგებიდან შეტევა — და სასტიკად დაამარცხა სპარსელთა გაცილებით მრავალრიცხოვანი ლაშქარი. გამარჯვებულს უბრძოლველად დანებდნენ მც. აზიის ბერძნ. პოლისები (მხოლოდ მილეტმა და ჰალიკარნასმა გაუწიეს წინააღმდეგობა), რ-ებიც სპარსეთის ბატონობიდან თავისუფლდებოდნენ და ავტონომიას იღებდნენ. მც. აზიის დამორჩილების შემდეგ (333 გაზაფხული) ა. მ-მა ისოსთან ბრძოლაში (333 სექტ.) გაანადგურა სპარსელთა მრავალრიცხოვანი არმია. დარიოს III ბრძოლის ველიდან გაიქცა და მტრის მთელი ბანაკი დარიოსის ოჯახის წევრებიურთ ა. მ-ს ჩაუვარდა ხელში; ტყვეებს იგი ლმობიერად და პატივით მოეპყრო. 332 აგვისტოში, 7-თვიანი გარემოცვის შემდეგ, ა. მ-მა აიღო ტვიროსი, ხელთ იგდო ბერძნ.-ფინიკ. ნავსადგურები და ხმელთაშუა ზღვაზე გაბატონდა. 332—331 მისმა არმიამ უბრძოლველად დაიკავა ეგვიპტე (წარმატების ერთ-ერთი მიზეზი ის იყო, რომ ა. მ. პატივისცემით ეკიდებოდა დამორჩილებული ხალხების ადათ-წესებსა და სარწმუნოებას; სპარსელთა უღელქვეშ მყოფი ხალხები მას მხსნელად მიიჩნევდნენ). *ამონის* ტაძრის ქურუმებმა ა. მ. ამონის ძედ, ე. ი. ეგვიპტის ფარაონად გამოაცხადეს. ნილოსის დელტაში ქ. ალექსანდრიის დაარსების შემდეგ ა. მ. მესოპოტამიაში გადავიდა და გავგამელის (არბელა) ბრძოლაში (331) საბოლოოდ გაანადგურა სპარსეთის არმია, ხოლო 330, როცა დარიოს III ტახტიდან ჩამოაგდო და მოკლა ბაქტრიის სატრაპმა ბესოსმა, მან თავი დარიოსის კანონიერ მემკვიდრედ გამოაცხადა. „განმათავისუფლებელი ელინისაგან" ა. მ. გადაიქცა აღმ. მონარქად, უზარმაზარი ბერძნ.-მაკედ.-სპარს. სახელმწიფოს მეთაურად. გამუდმებულ ომებთან ერთად მას უხდებოდა მაკედ. არისტოკრ. ოპოზიციურად განწყობილი ნაწილის დათრგუნვა (ჩაახშო რამდენიმე შეთქმულება, სიკვდილით დასაჯა მხედართმთავრები — ფილოტა და *პარმენიონი*, მოაკვლევინა კლიტოს შავი და კალისთენე). 330 ა. მ-მა დაიპყრო ირანის ზეგნის ცენტრ. ნაწილი და 329 შუა აზიაში შეიჭრა. თავისი ბატონობის განსამტკიცებლად იგი დაპყრობილ ტერიტორიებზე აარსებდა გამაგრებულ ქალაქებს — ალექსანდრიებს (დააარსა დაახლ. 70 ასეთი ქალაქი). ამიერკავკასიაში და, კერძოდ, საქართველოში ა. მ-ის ლაშქრობის ვარაუდი ისტ. წყაროებით არ დასტურდება. შუა აზიის (ბაქტრია და სოგდიანე) დაპყრობის შემდეგ, 327 გაზაფხულზე ა. მ-მა ინდოეთზე გაილაშქრა. მან ისარგებლა ინდ. მეფის პოროსის და ქ. ტაქსილის მფლობელის შინაბრძოლით და დაახლ. 120 ათასიანი ლაშქრით მდ. ჰიდასპესთან (სანსკრ. ვიტასტა) დაამარცხა პოროსის დიდი ჯარი, რ-შიც 200 მებრძოლი სპილო იყო (მაკედონელებმა სპილო პირველად ნახეს). გამარჯვების აღსანიშნავად ა. მ-მა ჰიდასპესის სანაპიროზე ორი ქალაქი — ნიკეა და ბუკეფალა დააარსა. ლაშქარმა მდ. ჰიფასისამდე (სანსკრ.: ვიპასა, ახლანდ. ბიასი) მიაღწია, აქ კი დაქანცულმა და სხვადასხვა დაავადებისაგან ილაჯწართმეულმა ჯარმა შემდგომ წინსვლაზე უარი განაცხადა. ა. მ. იძულებული გახდა უკან დაბრუნებულიყო. 326 მისი ჯარი ორად გაიყო და ხმელეთითა და წყლით (ფლოტს ნეარქე უძღოდა) დასავლეთისაკენ დაიძრა. 325 სექტ. ა. მ-მა ჯარის ნაწილით გაიარა გედროსიის უდაბნო (ახლანდ. ბელუჯისტანი), 324 სუსაში მივიდა და ცნობილი „საქორწინო დღესასწაული" მოაწყო (რამდენიმე ათასმა მაკედონელმა იქორ-

წინა სპარსელ ქალებზე, თვით ა. მ-მა — ბაქტრიელ ქალზე, როქსანეზე, პლუტარქეს ცნობით კი დარიოს III-ის ქალიშვილზე — სტატირაზე). ინდოეთიდან დაბრუნება ნამდვილად ახალი დიდი ლაშქრობა იყო, რ-ის შედეგად დადგინდა აღმ. და დას. შორის ურთიერთობის საიმედო გზა. ლაშქრობა ბაბილონში დასრულდა. ა. მ-მა იგი თავისი უზარმაზარი სახელმწიფოს დედაქალაქად გამოაცხადა და მმართველობის ორგანიზაციას შეუდგა. მისი მთავარი მიზანი იყო მაკედონელებისა და ბერძნების მიერ დაპყრობილი ხალხების ურთიერთშერწყმა, აღმ.- დესპოტიის ზოგიერთი ნიშნის შერწყმა ბერძნ. სახელმწიფოს პოლიტ. წყობის ფორმებთან. პლუტარქეს თქმით, ა. მ-მა „გაიარა მთელი აზია არა როგორც ყაჩაღმა და არა იმისათვის, რომ ხელთ ეგდო და დაეგროვებინა მოულოდნელი წარმატების მეოხებით მოპოვებული სიმდიდრე, არამედ სურდა ქვეყნად ყველა ადამიანი დამორჩილებოდა ერთ გონებასა და ერთ სახელმწიფო წყობას“. ოპოზიციურად განწყობილი ისტორიკოსები (ტროგუს პომპეიუსი, რუფუს კურციუსი და სხვ.), პირიქით, ახასიათებენ მას, როგორც სასტიკ დამპყრობელს, რ-საც დამორჩილებული ხალხებისათვის მონობა და ჩაგვრა მოჰქონდა.

ა. მ-ის სახელმწიფოს მმართველობა მეფისა და მაკედ. დიდებულების ხელთ იყო. მეფეს განზრახული ჰქონდა არმიის შემდგომი რეორგანიზაცია და ახალი დიდი დაპყრობანი, მაგრამ მოულოდნელად გარდაიცვალა. მისი ცხედარი მხედართმთავარმა *პტოლემემ* ალექსანდრიაში გადაასვენა. ა. მ-ის სიკვდილის შემდეგ მეფეებად გამოაცხადეს მისი ნახევარძმა, ჭკუასუსტი ფილიპე III არიდეოსი და მცირეწლოვანი ძე — ალექსანდრე (როქსანეს ძე). ალექსანდრეს მეურვედ და მთელი სახელმწიფოს მმართველად დაინიშნა *პერდიკა*. ა. მ-ის სამხ. წარმატებები ძვ. საბერძნეთის სამხ. ხელოვნ. მწვერვალია; მისი სტრატეგიისათვის დამახასიათებელი იყო მოწინააღმდეგის ქვეყნისა და არმიის ღრმა და ყოველმხრივი შესწავლა; საიმედო ზურგისა და კომუნიკაციების უზრუნველყოფა, მოწინააღმდეგის მთავარი ძალების განადგურებისაკენ სწრაფვა; სტრატეგიული ჩანაფიქრის თანამიმდევრული და დაჟინებითი განხორციელება. ა. მ-ის ვეებერთელა, ინდიდან დუნაიმდე გაშლილი სახელმწიფოს შექმნით მთავრდება კლასიკური საბერძნეთისა და ძვ. აღმ. ისტორია. ა. მ-ის სიკვდილის შემდეგ დაიწყო სახელმწიფოს რღვევა და მის ტერიტორიაზე სხვადასხვა ელინისტური სახელმწიფოების წარმოქმნა. ა. მ-ის სახელმწიფოს მსგავსი სახელმწიფო გაერთიანებანი წარმოადგენდნენ „ჯგუფთა შემთხვევით და ნაკლებად შეკავშირებულ კონგლომერატებს, რომელნიც ირღვეოდნენ და ერთიანდებოდნენ ამა თუ იმ დამპყრობლის წარმატებათა ან დამარცხებათა მიხედვით“. აღმ. და დას. კულტურის შერწყმამ საფუძველი ჩაუყარა ე. წ. „ელინისტურ კულტურას“, გამოიწვია ეკონომიკის მძლავრი აღმავლობა (იხ. *ელინიზმი*).

ა. მ-ის პიროვნება ძლიერ შთაბეჭდილებას ახდენდა როგორც თანამედროვეებზე, ისე შემდგომ თაობებზე, მის შესახებ შეიქმნა მრავალი ლეგენდა, მისი მოღვაწეობა აღწერეს მისმა კარის ისტორიკოსებმა კალისთენემ და ანაქსიმენემ, მხედართმთავრებმა — პტოლემემ, ნეარქემ და არისტობულემ. ა. მ-ზე დაწერილი ნაწარმოებებიდან გამოირჩევა არიანე ფლავიუსის და პლუტარქეს ბიოგრაფიები; პორტრეტებიდან — აპელესის სურათი (მეხთამტყორცნელი მეფე) ეფესოში და ლისიპეს მარმარილოს ქანდაკებები. განსაკუთრებით პოპულარული იყო ა. მ-ის (არაბ., სპარს., თურქ. — ისქანდერი) პიროვნება აღმ. ლიტ-რაში (ფირდოუსის „შაჰნამე“, ნიზამის „ისქანდერნამე“ და სხვა).

*ლიტ.*: ა ლ ე ქ ს ი შ ვ ი ლ ი მ., ალექსანდრე მაკედონელი, თბ., 1950; გ ო ზ ა ლ ი შ ვ ი ლ ი გ., პროგრესული ელემენტი ალექსანდრე მაკედონელის ლაშქრობაში, «ა. ს. პუშკინის სახ. თბილ. სახელმწ. პედ. ინ-ტის შრომები», 1950, ტ. 8; К о в а л е в С. И., Александр Македонский, Л., 1937; მ ი ს ი ვ ე, Монархия Александра Македонского, «Вестник древней истории», 1949, № 4; W i l c k e n U., Alexander der Große, Lpz., 1931.

**ალექსანდრე მაკედონელის სტატერი,** ოქროს მონეტა, მოჭრილი ალექსანდრე მაკედონელის სახელით ძვ. წ. IV ს. (საშუალო წონა 8,6 გ.). ასრულებდა საერთაშ. ფულის ერთეულის როლს. მონეტის შუბლზე გამოსახულია მუზარადიანი ათენას პროფილი, ზურგზე — ფრთოსანი ქალღმერთი ნიკე და ბერძნული ზედწერილი: „Alexandru“ ან „Basileōs Alexandru“ („ალექსანდრესი“ ან „ალექსანდრე მეფისა“). ა. მ. ს. გავრცელებული იყო საქართველოშიც. აღმოჩენილია სოფ. ჭიორაში (ონის რ-ნი), სოფ. რიყეში (ზუგდიდის რ-ნი), სოფ. ბაბუშერაში (გულრიფშის რ-ნი), ფიჭვნარში (ქობულეთთან), სოფ. ვანში (ვანის რ-ნი), მცხეთასა და სვანეთში (მდ. ნენსკრის ველი, სოფ. ჭუბერიდან 20 *კმ*; სოფლები თავრალი, ჭუბერი, ზემო მარხი და სხვ.). *გ. დუნდუა.*





ალექსანდრე მაკედონელის სტატერი. ძვ.წ. IV ს.

**ალექსანდრე ნეველი** (დაახლ. 1220—14. XI. 1263, გოროდეცი), რუსი სახელმწიფო მოღვაწე, მხედართმთავარი, ნოვგოროდის მთავარი (1236—51), ვლადიმირის დიდი მთავარი (1252-იდან), შვილი იაროსლავ ვსევოლოდის ძისა. მეთაურობდა რუსთა მხედრობას, რ-მაც რუსეთის ჩრდ.-დას. მიწები დაიცვა გერმ. და შვედ ფეოდალთა შემოსევებისაგან. 1240 წ.

## ალექსანდრე მაკედონელის ლაშქრობა




მაკედონიის ტერიტორია ძვ წ. ა 336 წლისათვის

ალექსანდრე მაკედონელის ლაშქრის გზა

კრატეროსის გზა

ნეარქოსის ფლოტის გზა

335 მნიშვნელოვანი ბრძოლების ადგილები და წლები

ციხე ქალაქების ხანგრძლივი ალყა

ალექსანდრე მაკედონელის მიერ დაპყრობილი ტერიტორია

ალექსანდრე მაკედონელს დაქვემდებარებული ტერიტორია

ალექსანდრე მაკედონელის სახელმწიფოს ახალი დედაქალაქი

ალექსანდრე მაკედონელის მიერ დაარსებული დიდი ქალაქები

სხვა ქალაქები

15 ივლ. ა. ნ-ის რაზმმა და ნოვგოროდის სახალხო ლაშქარმა სასტიკად დაამარცხა შვედები მდ. ნევაზე. ამ გამარჯვებისთვის შეარქვა მას ხალხმა „ნეველი“ (იხ. *ნევის ბრძოლა 1240*). 1242 წ. 5 აპრ. ა. ნ-მა ჩუდის ტბაზე გაანადგურა გერმ. რაინდები და შეაჩერა მათი აგრესია აღმოსავლეთით (იხ. *ყინულზე ბრძოლა 1242*). მას კარგად ესმოდა, რომ იმ დროს თათარ-მონღოლებთან შებმა უაზრო იყო და *ოქროს ურდოსთან* ურთიერთობაში ფრთხილ, შორს გამიზნულ პოლიტიკას ადგა, ამით თავიდან აიცილა ოქროს ურდოს გამანადგურებელი შემოსევები და იმასაც მიაღწია, რუსთა ჯარს მონაწილეობა არ მიეღო თათარ-მონღოლთა ლაშქრობებში. ა. ნ-მა გააერთიანა რუსეთის ჩრდ.-აღმ. და ჩრდ.-დას. მიწები. 1251 პირველი სამშვიდობო ხელშეკრულება დადო ნორვეგიასთან, 1256 წარმატებით ილაშქრა ფინეთში შვედების წინააღმდეგ, რ-ებმაც ერთხელ კიდევ სცადეს ბალტიის ზღვაზე გასასვლელი ჩაეკეტათ რუსეთისათვის. ა. ნ. სასტიკად უსწორდებოდა იმ მთავრებსა და ფეოდალებს, რ-ებიც დიდი მთავრის ხელისუფლების განმტკიცებას ეწინააღმდეგებოდნენ, ამავე დროს მკაცრად ახშობდა ანტიფეოდ. გამოსვლებს. სიკვდილის შემდეგ რუსულმა ეკლესიამ იგი წმინდანად შერაცხა. 1724 პეტრე I-ის ბრძანებით ა. ნ-ის ნეშტი პეტერბურგში გადაასვენეს. 1725 წ. 21 მაისს რუსეთში დაწესდა ა. ნ-ის ორდენი, 1942 წ. 29 ივლ. კი — ა. ნ-ის საბჭ. სამხ. ორდენი.


ალექსანდრე ნეველის გამოსახულება 1942 წელს დაწესებულ ორდენზე.

*ლიტ.*: ს უ რ გ უ ლ ა ძ ე ა., დიდი რუსი მხედართმთავრები, თბ., 1953; П а ш у т о В. Т., Героическая борьба русского народа за независимость (XIII в.), М., 1956.

**ალექსანდრე ნეველის ლავრა,** ყოფილი მონასტერი, რუსული ხუროთმოძღვრების ძეგლი ლენინგრადში. საფუძველი ჩაეყარა 1710 პეტრე I-ის ბრძანებით *ალექსანდრე ნეველის* პატივსაცემად. 1797-იდან უწოდეს ლავრა. ლავრის ხუროთმოძღვრულ კომპლექსში შედის ხარების ეკლესია (1717—22, არქიტ. დ. ტრეზინი, ტ. შვერტფეგერი), სამების საკრებულო ტაძარი (1778—90, არქიტ. ი. სტაროვი) და სხვ. ამჟამად ა. ნ. ლ. სახელმწიფო ნაკრძალია, რ-შიც შედის ქალაქის ქანდაკების მუზეუმი, XVIII ს. ნეკროპოლი (წმ. ლაზარეს სასაფლაო ი. მარტოსის, მ. კოზლოვსკისა და სხვათა მიერ შესრულებული საფლავის ძეგლებით) და ხელოვნ. მოღვაწეთა ნეკროპოლი (ტიხვინის სასაფლაო). ლავრაში დაკრძალული არიან მ. ლომონოსოვი, ა. სუვოროვი, ნ. კარამზინი, ი. კრილოვი, მ. გლინკა, მ. მუსორგსკი, პ. ჩაიკოვსკი, თ. დოსტოევსკი, ი. თარხნიშვილი, დავით, იოანე, თეიმურაზ და ვახტანგ ბატონიშვილები.

*ლიტ.*: Памятники архитектуры Ленинграда, Л., 1969.



ალექსანდრე ნეველის ლავრა. ზემოთ—ხარების ეკლესია, 1717—1722, ქვემოთ—იმავე ეკლესიის ინტერიერი.

**ალექსანდრე ნეველის ორდენი,** 1. საბჭოთა სამხ. ორდენი; დაწესებულია სსრკ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის 1942 წ. 29 ივლ. ბრძანებულებით რუსი მხედართმთავრის *ალექსანდრე ნეველის* პატივსაცემად. ამ ორდენით აჯილდოებენ საბჭ. არმიის მეთაურთა შემადგენლობას ბრძოლაში გამოჩენილი მამაცობისა და უნარიანი სარდლობისათვის. ა. ნ. ო. ვერცხლის ამოზნექილი, ლალისფრად მომინანქრებული ხუთქიმიანი ვარსკვლავია. შუაში ალექსანდრე ნეველის რელიეფური გამოსახულება აქვს. იბნევენ მკერდის მარჯვენა მხარეს. იხ. ჩანართი სტ-თან *ორდენები სსრ კავშირის*. 2. რევოლუციამდელ რუსეთში ამავე სახელწ. ორდენი, დაწესებული 1725 წ. 21 მაისს, მისი დევიზი იყო „შრომისა და მამულისათვის“.

**„ალექსანდრე ნეველის ცხოვრება“,** ძველი რუს. ლიტ-რის ძეგლი. დაწერილი უნდა იყოს XIII ს. დასასრულს ან XIV ს. დამდეგს. აღწერს დიდი მთავრის ალექსანდრე ნეველის ცხოვრებას, მის მამულიშვილურ საქმეებს, გმირულ ბრძოლას შვედებთან და გერმ. რაინდებთან. თავდაპირველად საერო ხასიათის ბიოგრაფია ყოფილა, მაგრამ მრავალზის გადამუშავების შედეგად ჰაგიოგრაფიული ელფერი მიუღია. ჩვენამდე მოაღწია მხოლოდ გადამუშავებულმა ტექსტებმა.

*ლიტ.*: რუსული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1960.

**ალექსანდრე I-ის მიწა,** ანტარქტიკის ნახევარკუნძულის სამხრ.-დას. ნაწილი (ანტარქტიდა). სიგრძე ჩრდ-იდან სამხრკენ დახლ. 400 *კმ*, აღმ-იდან დას-კენ დახლ. 200 *კმ*. ნუნატაკებიანი მყინვარული ზეგანია. უმაღლესი მწვერვალი — სტივენსონი (2987 *მ*). აღმოაჩინა ბელინსჰაუზენ-ლაზარევის ექსპედიციამ 1821. სახელი ეწოდა რუსეთის იმპერატორის პატივსაცემად.

**ალექსანდრეს არქიპელაგი** (Alexander Archipelago), არქიპელაგი ჩრდ. ამერ. დას. სანაპიროსთან, ალასკის შტატის ტერიტ. ნაწილი. მოიცავს 1100 კუნძულსა და კლდეს. საერთო ფართ. 36,8 ათ. *კმ*$^2$. უდიდესია უელსის პრინცის, საადმირალოს, ბარანოვის, ჩიჩაგოვისა და სხვ. კ-ები. რელიეფი მთაგორიანია. სიმაღლე 1432 *მ*-მდე. აგებულია ძირითადად ინტრუზ. და მეტამორფ. ქანებით. ჰავა ზომიერი, ოკეანისა. კ-ები შემოსილია წიწვიანი ტყეებით. დახლ. 30 ათ. მცხ. (1963), მ. შ. ადგილ. მკვიდრი—8—9 ათ. 1741 აღმოაჩინა ბერინგისა და ჩირიკოვის ექსპედიციამ. მთავარი ქ. — სიტკა (1804—67 წწ. — ნოვოარხანგელსკი).

**„ალექსანდრეს რომანი“,** ძვ. ბერძნ. რომანი, რ-იც ალექსანდრე მაკედონელის თავგადასავალს გადმოსცემს. თხზ-ში ერთმანეთს ენაცვლება რეალური და ფანტასტ. ამბები. მიაწერდნენ ალექსანდრეს თანამედროვე ისტორიკოსს კალისთენეს, თუმცა რომანის ჩამოყალიბება მხოლოდ ძვ. წ. II—I სს. უნდა დაწყებულიყო. დროთა განმავლობაში იგი მრავალგზისაა გადამუშავებული (არსებობს 80 რედაქცია). ჩვენამდე შედარებით გვიანდელი რედაქციით მოაღწია. „ა. რ.“ ადრევე თარგმნეს სხვადასხვა ენაზე (მ. შ. ლათინურად, სომხურად და სხვ.). მან მრავალი ხალხის მწერლობაზე მოახდინა გავლენა. რომანს კარგად იცნობდა ძვ. ქართ. საისტ. მწერლობაც (იხ. *„ალექსანდრიანი“*).

*გამოც.*: Historia Alexandri Magni, ed. W. Kroll, B., 1956.

*ლიტ.*: ყ ა უ ხ ჩ ი შ ვ ი ლ ი ს., ბერძნული ლიტერატურის ისტორია, ტ. 2, თბ., 1949; Б е р т е л ь с Е. Э., Роман об Александре и его главные версии на Востоке, М.—Л., 1948.

**ალექსანდრესწყარო,** სოფელი ხაშურის რ-ნში (ხალების სოფსაბჭო), მდ. მტკვრის მარჯვ. მხარეზე, თრიალეთის ქედის ჩრდ. კალთაზე. ზ. დ. 1190 *მ*, ხაშურიდან 7 *კმ*. ხაშურის სატყეო მეურნ. საბჭ. მეურნეობა (მეცხოველეობა, მემინდვრეობა, მებოსტნეობა, მეხილეობა). რვაწლიანი სკოლა სოფ. ღართაში (1,5 *კმ*).

**ალექსანდრე ჯაფარიძის მწვერვალი,** მწვერვალი ცენტრ. კავკასიონის გვერდითს ქედზე, ფიტნარგინის ქედის განშტოების ადგილას, მყინვარ *დიხსუს* მარცხ. ტოტის სათავესთან. სიმაღლე 4700 *მ*. კლდოვან-ყინულოვანია. 1945 დაერქვა ქართვ. მთამსვლელის ა. ჯაფარიძის სახელი.

**ალექსანდრი** (Alecsandri) ვასილე (21. VII. 1821, ბაკეუ, — 22. VIII. 1890. მირჩეშტი), მწერალი, რუმინულ-მოლდავური ლიტ-რის წარმომადგენელი, ხალხური ზეპირსიტყვიერების შემკრები. გამოსცა „რუმინული ხალხური ლექსები“ (1852—53). სათავე დაუდო ეროვნ. დრამატურგიას და დიდი ღვაწლი დასდო სალიტ. ენის განვითარებას. ა-ის უმნიშვნელოვანესი ნაწარმოებებია: რომანტ. ნოველა „ფლორენციელი მეყვავილე ქალი“ (1840), მოლდავეთის ცხოვრების ამსახველი პიესები („სადაგურელი იორგუ“, 1844; „კირიცა პროვინციაში“, 1852 და სხვ.); პროზაული ნაწარმოებები („ერთი ოქროს ისტორია“, 1844 და სხვ.); ფოლკლორულ მოტივებზე შექმნილი შესანიშნავი „დოინები“ (1843—53), აგრეთვე „ლეგენდები“ (1869—75), „ახალი ლეგენდები“ (1876—78); ციკლები „შროშანები“ (1848—63), „ზიზილები“ (1852—62), „პასტელი“ (1862—75); ისტ. პოემები („წითელი დუბრავა“, 1872; „დანი—მთის კაპიტანი“, 1874) და დრამები („დესპოტი ვოევოდა“, 1879; „ბლანდუზიის წყარო“, 1884; „ოვიდიუსი“, 1884). ა-ის შემოქმედება გამსჭვალულია სოც. უკუღმართობათა წინააღმდეგ ბრძოლისა და ეროვნ.-განმთ. მოძრაობის სულისკვეთებით. მისმა მემკვიდრეობამ დიდი გავლენა მოახდინა მ. ემინესკუს, ი. კრიანგეს, ი. ლ. კარაჯალეს, გ. კოშბუკის, მ. სადოვიანუს შემოქმედებაზე.

*თხზ.*: Opere complete, v. 1—12, Buc., 1875—80; Избранное, Киш., 1957; Избранное, М., 1959.

*ლიტ.*: К о р о б а н В., Василе Александри, Киш., 1959.

**ალექსანდრია** ნანა გიორგის ასული (დ. 13. X. 1949, ფოთი), ქართველი საბჭ. მოჭადრაკე. საერთაშ. ოსტატი (1967), სსრკ სპორტის დამსახ. ოსტატი (1971). საქ. (1970—72) და სკკავშ. (1970—1974) ალკკ ცკ წევრი. 1972 დაამთავრა თსუ დას. ევროპის ენებისა და ლიტ-რის ფაკ-ტი. თბილ. ბ. ძნელაძის სახ. პიონერთა სასახლის აღზრდილი (მწვრთნელი ვ. ქარსელაძე, 1966-იდან—ბ. გურგენიძე). სსრკ (1966,1968,1969) და საქ. სსრ (1964, 1965, 1968) ჩემპიონი. I ადგილი დაიკავა თბილისის (1968), ბელგრადის (1969), ვეიკ-ან-ზეეს(1970) ქალთა საერთაშ. ტურნირებში, ევრ. ქვეყნების ჩემპიონთა თასის გათამაშებაში (ვრნიაჩკა-ბანია, 1970), საერთაშორისო ტურნირში (ოხრიდი, 1971), ქალთა IV და VI საჭადრაკო ოლიმპიადაში (1969, 1974). მსოფლიო პირველობის 1969—72 ციკლის III პრიზიორი და მსოფლიო პირველობის 1972 — 75 ციკლის პრეტენდენტი.

**ალექსანდრია** (არაბ. ა ლ-ი ს ქ ა ნ დ ა რ ი ა), ქალაქი ეგვიპტის არაბთა რესპ. ჩრდ. ნაწილში. ალექსანდრიის საგუბერნატოროს ადმ. ცენტრი. გაშენებულია ხმელთაშუა ზღვის სანაპიროზე, მდ. ნილოსის დელტის დას. ნაწილში (ნილოსს უკავშირდება მაჰმუდიეს სანაოსნო არხით). მოსახლ. რაოდენობითა (2 მლნ. მცხ., 1970) და ეკონ. მნიშვნელობით ქვეყნის მეორე ქალაქია (კაიროს შემდეგ). სამრეწვ., სატრანსპ. და სავაჭრო-საფინანსო ცენტრი. გემთმშენებლობა, გემთშეკეთება, მანქანათმშენებლობა, ლითონის დამუშავება, ნავთობის, ქიმ., ცემენ-

ტის, საფეიქრო მრეწველობა. სხვადასხვაგვარი ხელოსნობა. სუეცის არხის გახსნის შემდეგ (1869) ა. ხმელთაშუა ზღვის აღმ. ნაწილის ერთ-ერთი უდიდესი ნავსადგური გახდა, რ-იც გემთბრუნვითა და ტექ. აღჭურვილობით ერთ-ერთ პირველ ადგილზეა ხმელთაშუა ზღვისპირეთში. მის წილად მოდის ეგვ. არაბთა რესპ. საგარეო-სავაჭრო გადაზიდვის დაახლ. 80% (უმთავრესად ბამბა).

ა. დააარსა ალექსანდრე მაკედონელმა ძვ. წ. 332—331. იყო ელინისტური ეგვ. მეფეთა — *პტოლემეების* რეზიდენცია, რომაულ და ბიზანტ. ხანაში — ეგვ. პროვ. მთავარი ქალაქი. ნილოსის ერთ-ერთი შესართავის მახლობლად, სამი კონტინენტის საზღვაო, საქარავნო და სახმელეთო გზების შესაყართან. ა-ის გაშენებისას ალექსანდრე მაკედონელმა კარგად გაითვალისწინა მეზობელ კ. ფაროსის ხელსაყრელი მდებარეობა. კუნძული ხმელეთთან კაშხალით შეაერთეს. აქ იდგა ცნობილი ფაროსის შუქურა (ერთი „სამყაროს შვიდ საოცრებათაგანი"). ქალაქს ორი ნავსადგ. ჰქონდა: 1. აღმ. — სამხ. ნავსადგური, გემთსაშენი, არსენალი და მონარქის პირადი ნავსადგური; 2. დას., ე.·წ. ევნოსტოსი („ბედნიერი დაბრუნება") — სავაჭრო ნავსადგური. ა-ის მშენებლობის რეგულ. გეგმა ალექსანდრე მაკედონელის სიცოცხლეშივე შეადგინა არქიტ. დინოკრატე როდოსელმა, ქალაქი 100 *კმ*$^2$-ზე გაშენდა მთლიანად ქვისაგან. მას ოთხ ნაწილად ყოფდა ორი დიდი მაგისტრალი. მთავარ მაგისტრალს, რ-ის სიგრძე (აღმ-იდან დას-კენ) 7.500 *მ*, ხოლო სიგანე 30 *მ* იყო, ორივე მხრიდან ტროტუარი გასდევდა. მეორე მაგისტრალს (ჩრდ-იდან სამხრ-კენ) ხეები ორ ხეივნად ყოფდა. ა-ის ულამაზესი ნაგებობა — ბრუქეიონი (პტოლემეების სასახლე) — ბაღებით იყო გარშემორტყმული. ქალაქის მოსახლ. სწრაფად იზრდებოდა; დაარსებიდან 50 წლისთავზე იგი 300 ათ. მცხ. ითვლიდა, ხოლო I ს. მოსახლ. 1 მლნ-მდე გაიზარდა. იცვლებოდა ა-ის არქიტ. სახეც. ერთსართულიანი სახლების ნაცვლად იგებოდა მრავალსართულიანი შენობები, თუმცა ქალაქი კვლავ ინარჩუნებდა ოთხი სწორკუთხედის ფორმას. ა-ს ამშვენებდა ეგვ. და ბერძნ. ღვთაებათა ტაძრები, დიონისეს თეატრი, ნეკროპოლი ალექსანდრე მაკედონელის სარკოფაგით.

ა. ხმელთაშუა ზღვაზე აღმ. ქვეყნებთან ვაჭრობის და ელინისტური კულტ. უდიდესი ცენტრი იყო. მის კულტ. ცხოვრებაში წამყვანი ადგილი ეჭირა *ალექსანდრიის მუსეიონს*. პირველად ქალაქი *ალექსანდრიის ომის* დროს დაზარალდა. ძვ. წ. 30 იგი რომის იმპერიის შემადგენლობაში შევიდა. ბიზანტ. ხანაში ა. ეგვიპტის საეგზარქოსოს მთავარი ქალაქი იყო, VII ს. კი იქ არაბები გაბატონდნენ. ამის შემდეგ დაიწყო ა-ის დაქვეითება, რასაც ხელი შეუწყო კაიროს დაარსებამ (962), ხოლო როცა ოსმალებმა ეგვ. დაიპყრეს (1517) და ა. გაანადგურეს, იგი მეორეხარისხოვან დასახლებად იქცა. 1798 ა. ბონაპარტმა აიღო, 1801 — ინგლისელებმა იგდეს ხელთ. მისი ხელახალი აღორძინება დაკავშირებულია *მუჰამედ-ალის* სახელთან (XIX ს. დასაწყ.). ამ დროს ააგეს გემთსაშენი, გათხარეს არხი, რ-მაც ქალაქი ნილოსს დაუკავშირა, აღადგინეს ა-ის დანგრეული ნაწილი. (აღსანიშნავია, რომ 1819 ა-ში გზად გაიარა გ. *ავალიშვილმა*. იგი თავის მოგზაურობის წიგნში ვრცლად აღწერს ა-ის სიძველეებსაც და მიმოიხილავს იმდროინდელი ქალაქის ეკონ. და პოლიტ. ვითარებასაც). 1856 გაიყვანეს ა. — კაიროს რკინიგზ. ხაზი. ინგლ.-ეგვ. ომის დროს, 1882 ინგლისელებმა ა. დაბომბეს და ეგვიპტის ოკუპაციის შემდეგ თავიანთ კოლონ. ნავსადგ. გადააქციეს. 1919—21, 1923—24, 1927, 1930, 1945—48, 1950—51 ა. ეროვნ.-განმათ. მოძრაობის ცენტრი გახდა.

თანამედროვე ა. ვიწროქუჩებიანი და კეთილმოუწყობელი სახლებით გაშენებული ძველი უბნებისა და თანამედროვე ევრ. ტიპის რ-ნების ქალაქია. ძვ. ნაგებობათაგან აღსანიშნავია დიოკლეტიანეს პატივსაცემად აგებული 22 *მ* სიმაღლის ე. წ. პომპეუსის სვეტი. ქალაქის ცენტრში, ატ-ტაჰირის მოედანზე, დგას ცხენზე ამხედრებული მუჰამედ ალი-ფაშას ქანდაკება (XIX ს. II ნახევრის ფრანგი მოქანდაკე ა. ჟაკმარი). შემორჩენილია XVII—XVIII—XIX სს. მეჩეთები; რას-ეტტინის (XIX ს. დასაწყ.), მუნთაზის (დიდი პარკით, XX ს. დასაწყ.), მუჰამედ-ალის (XX ს.) სასახლეები (ამჟამად მუზეუმები). ა-ში არის უნ-ტი, ეროვნ. ბ-კა, 5 მუზეუმი, მ. შ. ბერძნულ-რომაულ სიძველეთა და ნატიფ ხელოვნებათა მუზეუმები.

*წყარო*: Страбон, География, Л., 1964.

*ლიტ*.: Боннар А., Греческая цивилизация, т. 1—3, М., 1958—62; Forster E. M., Alexandria: A history and a guide, 3 ed., N. Y., 1961.

*ლ. იოსელიანი.*

**ალექსანდრია,** ქალაქი უკრ. სსრ კიროვოგრადის ოლქში, მდ. ინგულეცის ნაპირზე. ალექსანდრიის რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგური. 75 ათ. მცხ. (1974). მურა ნახშირის მოპოვება და ბრიკეტებად დამზადება. ამწე-სატრანსპ. მოწყობილობისა და ავტოსარემონტო ქ-ნები. მსუბუქი, კვების და საშენ მასალათა მრეწვ., დნეპროპეტროვსკის სამთო ინ-ტის განყ-ბა, 5 საშ. სპეც. სასწავლებელი. გაშენდა XVIII ს. შუა წლებში. თავდაპირველად ციხესიმაგრე იყო.

**„ალექსანდრიანი",** ქართულად ნათარგმნი ლიტ. ძეგლი. მისი პირველწყაროა ფსევდოკალისთენეს თხზულება ალექსანდრე მაკედონელის შესახებ (იხ. „*ალექსანდრეს რომანი*"), რ-ის კვალი ჩანს ჯერ კიდევ IX ს. II ნახ. ძეგლში „მოქცევაჲ ქართლისაჲ". ქართულად თარგმნილი უნდა იყოს არა უგვიანეს XI ს. ამ თარგმანს ჩვენამდე არ მოუღწევია. ციტატა „ალექსანდრეს რომანიდან" გვხვდება *ლეონტი მროველის* ნაშრომში. XIV ს-ში სამხრ. ევროპაში შეიქმნა და ფართოდ გავრცელდა რომანის ახალი, სერბიული რედაქცია, რ-ის ერთ-ერთი უმთავრესი თავისებურებაა ალექსანდრესა და როქსანეს ტრაგიკული სიყვარულის თემა. XV ს-ში გაჩნდა სერბიული რედაქციის რუსული ვარიანტი, რ-იც მცირეოდენი ცვლილებებით 1700—1713 პროზად თარგმნა არჩილ მეფემ. 1713—24 არჩილის თარგმანი გალექსა მდივან-მწიგნობარმა პეტრე ჩხატარაისძემ, მანვე ხელახლა პროზაულად გადაამუშავა „ა", სრულიად გადააკეთა ზოგიერთი ეპიზოდი, დაურთო ახალი თემატური დეტალები, გააღრმავა ანტიმუსლ. ტენდენცია, გააძლიერა ქრისტ. მოტივი, შედარებისათვის მიმართა „ამირანდარეჯანიანის", „ვისრამიანის", „ვეფხისტყაოსნის", „ლეილმაჯნუნიანის", „იოსებზილიხანიანისა" და სხვ. თხზ. გმირებს. „ა-ის" სამივე ქართული ვერსია დაცულია ხელნაწერების სახით: არჩილისა — საქართვ. ცენტრ. არქივში (№ 123), ხელნაწერთა ინ-ტში (H—105) და სხვ.; პ. ჩხატარაისძისა: გალექსილი—ხელნაწერთა ინ-ტში (Q—736), პროზაული — იქვე (H—1204, S—1514) და სხვ.

*ლიტ*.: ბარამიძე ა., ნარკვევები ქართული ლიტერატურის ისტორიიდან, [ტ.] 2, თბ., 1940; კეკელიძე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, [ტ. ] 2, თბ., 1958.

*გ. მიქაძე.*

**ალექსანდრიის ბიბლიოთეკა,** ელინისტური ეპოქის უდიდესი წიგნსაცავი.



ალექსანდრია. ზღვის სანაპირო.

დაარსდა ძვ. წ. III ს. დამდეგს ქ. ალექსანდრიაში *ალექსანდრიის მუსეიონთან*. ეგვიპტის მმართველი *პტოლემეები* ყოველნაირად უწყობდნენ ხელს მის გამდიდრებას, მაგ., მათი ბრძანებით ალექსანდრიის ნავსადგურში შემავალ ყოველ გემს რაიმე ხელნაწერი უნდა მოეტანა ა. ბ-თვის. პტოლემე II-მ შეიძინა და ა. ბ-ს გადასცა არისტოტელეს უძვირფასესი ბ-კა. ძვ. წ. III ს. შუა ხანებში ა. ბ-ში 500 ათ. გრაგნილი ინახებოდა, ხოლო ძვ. წ. I ს. — 700 ათ., მ. შ. იყო ესქილეს, სოფოკლეს, ევრიპიდეს და სხვათა ხელნაწერები. სხვადასხვა დროს ა. ბ-ს სათავეში ედგნენ და მის სამეცნ.-ლიტ. საქმიანობას ხელმძღვანელობდნენ ზენოდოტე, *კალიმაქე, ერატოსთენე, აპოლონიოს როდოსელი, არისტოფანე ბიზანტიონელი,* არისტარქე სამოთრაკიელი და სხვ.; ზენოდოტეს მოკლე კატალოგის მიხედვით კალიმაქემ შეადგინა ა. ბ-ის ვრცელი, 120-წიგნიანი სისტემ. კატალოგი, რ-იც შემდგომ რეგულარულად ივსებოდა. ა. ბ-ში ინახებოდა იმ დროის მეცნ. და ლიტ-რის წერილობითი ძეგლები როგორც ბერძნ. (ძირითადად), ისე აღმოსავლურ ენებზე. აქვე გაიშალა ინტენს. ფილოლ. საქმიანობა— ბერძნ. მხატვრული ლიტ-რის სისტემატიზაცია, ტექსტების დადგენა და კომენტირება, გრამატ. ანალიზი. ა. ბ-ში მუშაობდა მრავალი გადამწერი. ა. ბ-ის ნაწილი დაიწვა ძვ. წ. 47 *ალექსანდრიის ომის* დროს. *ანტონიუს* მარკუსმა ბ-კის ფონდი შეავსო პერგამონის ბ-კის კოლექციიდან. 263 ალექსანდრიის მუსეიონის აოხრების დროს ა. ბ. მეორედ დაიწვა. გადარჩენილი ბ-კის ნაწილი ალექსანდრიელმა მეცნიერებმა გადაიტანეს სერაპეიონის ტაძარში, მაგრამ ისიც გაანადგურეს ჯერ ქრისტიანმა ფანატიკოსებმა (391), ხოლო შემდეგ საბოლოოდ მოსპეს არაბმა მუსლიმანებმა VII—VIII სს.



ალექსანდრე ჯაფარიძის მწვერვალი.

**ალექსანდრიის მუსეიონი** (ბერძნ. Museion—მუზების ტაძარი, მუზების სამყოფელი), ანტ. სამყაროს ერთ-ერთი მთავარი სამეცნიერო და კულტურული ცენტრი. დაარსდა ეგვ. *ალექსანდრიაში,* ძვ. წ. III ს., პტოლემე I დროს, ათენელი ფილოსოფოს-პათეტიკოსის დემეტრიოს ფალერონელის თაოსნობით და ათენის ფილოს. სკოლების — *პლატონის აკადემიისა* და არისტოტელეს ლიკეიონის მიბაძვით. ა. მ-ს სათავეში ედგა მეფის მიერ დანიშნული უმაღლესი რანგის ქურუმი. აქ იწვევდნენ იმდროინდელი მსოფლიოს გამოჩენილ მეცნიერებს, ფილოსოფოსებსა და მწერლებს, რ-ებიც აქვე ცხოვრობდნენ და გასამრჯელოს ეგვიპტის მეფეებისაგან იღებდნენ. ა. მ-ში განვითარების მაღალ დონეს მიაღწია მათემატიკამ, ასტრონომიამ, ბუნებისმეტყველებამ, გეოგრაფიამ, მედიცინამ, ფილოლოგიამ და გრამატიკამ (კერძოდ, აქ მუშაობდნენ ჰომეროსის პოემების ტექსტებზე). ა. მ-ში მოღვაწეობდა ცნობილი ფილოსოფოსი და



ნ. ალექსანდრია.



ა. ნ. ალექსანდროვი



ა. ვ. ალექსანდროვი.



ა. დ. ალექსანდროვი.

ფიზიკოსი სტრატონი (ძვ. წ. III ს.), რ-მაც პირველმა სცადა ფიზ. მოვლენების ასახსნელად ექსპერიმენტის გამოყენება. მისი მოწაფე არისტარქე სამოსელი (ძვ. წ. 310—230), მზის გარშემო დედამიწისა და პლანეტების მოძრაობის ჰიპოთეზის ავტორი, მიჩნეულია კოპერნიკის წინამორბედად. ა. მ-ში მათემატიკას ასწავლიდა ძვ. მსოფლიოს უდიდესი მეცნიერი *ევკლიდე* (ძვ. წ. III ს.). რამდენიმე წელს აქ მუშაობდა *არქიმედეც*. ცნობილი მეცნიერების ჰერონისა და დიონისე ალექსანდრიელის სახელთან არის დაკავშირებული მეტად მნიშვნელოვანი აღმოჩენები და გამოგონებები გამოყენებითს მექანიკასა და, საერთოდ, ტექ. დარგში. ა. მ-ში მოღვაწეობდა ელინისტური სამყაროს გამოჩენილი გეოგრაფი, ასტრონომი, მათემატიკოსი და ფილოლოგი ერატოსთენე კირენელი (ძვ. წ. 275—208), რ-მაც შექმნა ფიზ.-მათ., გეოგრაფიის საფუძვლები და პირველმა იხმარა ტერმინი ,,გეოგრაფია". ა. მ-ში თვალსაჩინო განვითარებას მიაღწია მედიცინამ; აღმოსავლეთში (ბაბილონსა და ეგვიპტეში) საუკუნეთა მანძილზე დაგროვილი ცოდნა და გამოცდილება ნაყოფიერად დაუკავშირდა ბერძნ. სამედ. თეორიასა და პრაქტიკას. ა. მ-ის სამედ. სკოლის დამაარსებლად ითვლება აღწერილობითი ანატომიის შემქმნელი და შესანიშნავი ექიმ-პრაქტიკოსი ჰეროფილე. აღსანიშნავია, რომ ეგვ. მეფეებმა ძვ. წ. III ს-ში ექიმებს სიკვდილით დასჯილთა გვამების ანატომირების ნება დართეს (არსებობს გადმოცემა, რომ პტოლემე II ექიმებს ვივისექციისათვის გადასცემდა ხოლმე სიკვდილმისჯილებსაც). ა. მ-ის უდიდესი საგანძური იყო ბ-კა (იხ. *ალექსანდრიის ბიბლიოთეკა*). *ალექსანდრიის ომის* (ძვ. წ. 48—47) შემდეგ ა. მ-მა დაკარგა მნიშვნელობა, 272—73 იმპ. ავრელიანეს დროს კი დაანგრიეს. *ო. ლორთქიფანიძე.*



ა. პ. ალექსანდროვი.

**ალექსანდრიის ომი** (ძვ. წ. 48—47), რომაელების ომი ეგვიპტესთან. პომპეიუსის კვალდაკვალ ეგვიპტეში ჩასული იულიუს კეისარი ჩაერია კლეოპატრასა და მის მცირეწლოვან ძმას პტოლემე XIII დიონისეს შორის გაჩაღებულ დინასტიურ ბრძოლაში და კლეოპატრას მხარე დაიჭირა. ძვ. წ. 48 ალექსანდრიის მიდამოებში, ნილოსთან გამართულ გადამწყვეტ ბრძოლაში გაიმარჯვეს რომაელებმა. კლეოპატრა ეგვ. დედოფალი გახდა. ა. ო. მნიშვნელოვანი ეტაპი იყო რომის ბრძოლისა ეგვ. დასამორჩილებლად.



ბ. ალექსანდროვი.

**ალექსანდრიის საპატრიარქო,** ერთ-ერთი ავტოკეფალიური მართლმადიდებლური ეკლესია (კათედრა ალექსანდრიაშია, ეგვიპტე). დაარსდა IV ს-ში. იხსენიება უკვე პირველი მსოფლიო საეკლ. კრების (იხ. *ნიკეის საეკლესიო კრება 325*) VI კანონში. აერთიანებდა ეგვ. დიოცეზში შემავალ *ეპარქიებს*. მისი მეთაური იწოდება ,,პაპად და პატრიარქად ალექსანდრიისა და სრულიად აფრიკისა". V ს-მდე ა. ს. მეტოქეობას უწევდა *კონსტანტინოპოლის საპატრიარქოს*. V ს-იდან ხშირად უჭერდა მხარს *მონოფიზიტობას*. ამ დროს ა. ს-ში შედიოდა 6 პროვინცია. არაბების მიერ ეგვიპტის დაპყრობის შემდეგ VII ს. მისი მნიშვნელობა დაეცა. ამჟამად ა. ს. აერთიანებს რამდენიმე ასეულ ათას მორწმუნეს, უმთავრესად ბერძნებსა და არაბებს აფრიკაში და ეთიოპიელ მართლმადიდებლებს.



გ. ვ. ალექსანდროვი.

**ალექსანდრიტი,** მინერალი, $BeAl_2O_4$, ქრიზობერილის სახესხვაობა. მზის სინათლეზე ა. ზურმუხტისფერი, მომწვანოა, ხელოვნურ განათებაზე — მოიისფრო წითელი (მწვანე ფერს $Cr_2O_3$ მინარევი აძლევს). კრისტალდება რომბულ სინგონიაში. ელვარება მინისებრი აქვს, სიმაგრე მინერალოგიური სკალით — 8,5, სიმკვრივე —დაახლ. 3700 *კგ/მ³*. გვხვდება პეგმატიტურ ძარღვებსა და ქვიშრობებში. განეკუთვნება პირველი კლასის ძვირფას ქვებს. საბადოებია: ბრაზილიაში (მინას-ჟერაისის შტატი), ცეილონზე, მალაგასის რესპ. და სამხრ. აფრიკაში; სსრკ-ში — ურალზე. ს ი ნ თ ე ზ უ რ ა-ს უწოდებენ ხელოვნურად მიღებული კორუნდის ღია მწვანე ფერის სახესხვაობას. მინერალს ,,ა." უწოდა ო. ნორდენშელდმა რუს. იმპ. ალექსანდრე II-ის პატივსაცემად.

**ალექსანდრიული კულტურა,** ზოგჯერ ლიტ-რაში ამ სახელით მოიხსენიებენ ძვ. წ. IV—I სს. კულტურას, რ-ის ცენტრი ეგვ. ალექსანდრია იყო. ა. კ-ს მნიშვნელოვანი ადგილი ეჭირა ელინისტურ კულტურაში.

**ალექსანდრიული ლექსი,** თორმეტმარცვლიანი სილაბური ლექსი. მისი ტაეპი შუაზეა გაყოფილი ცეზურით. მეტრული მახვილი მოუდის მე-6 და მე-12 მარცვლებზე. რითმაა: ააბბ (ჰეროიკული ა. ლ.) ან აბაბ (ელეგიური ა. ლ.). სახელწოდება მიიღო საფრანგეთში ალექსანდრე მაკედონელზე დაწერილი პოემისაგან (XII ს.). გავრცელდა დას. ევროპაში, აგრეთვე პოლონეთსა და რუსეთში.



ი. ალექსანდროვი.

**ალექსანდროვა-კოჩეტოვა** (ქალიშვილობის გვარია ს ო კ ო ლ ო ვ ა, ქმრისა — კ ო ჩ ე ტ ო ვ ი. სცენაზე გამოდიოდა ა ლ ე ქ ს ა ნ დ რ ო ვ ა ს გვარით) ალექსანდრა დორმიდონტის ასული [13 (25). X. 1833, პეტერბურგი, — 4(17). XI. 1902, მოსკოვი], რუსი ოპერის მსახიობი (ლირიკულ-კოლორატურული სოპრანო) და პედაგოგი. სიმღერას სწავლობდა ჯერ ბერლინში, შემდეგ პეტერბურგში. 1865—78 მღეროდა მოსკოვის დიდ თეატრში. მისი მნიშვნელოვანი პარტიებია: ანტონიდა, ლიუდმილა (გლინკას ,,ივანე სუსანინი", ,,რუსლანი და ლიუდმილა"), მარგარიტა (გუნოს ,,ფაუსტი"), ნორმა (ბელინის ,,ნორმა") და სხვ. 1866—80 ა.-კ. იყო მოსკ. კონსერვატორიის პროფესორი. მისი მოწაფეები იყვნენ გამოჩენილი რუსი მომღერლები პ. ხოხლოვი, ე. კადმინა, მ. კორიაკინი და სხვ.

**ალექსანდროვი** ალექსანდრე დანიელის ძე [დ. 22. VII (4. VIII). 1912, სოფ. ვოლინი, რიაზანის გუბ.], საბჭ. მათემატიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1964; წ.-კორ. 1946), სკკპ წევრი 1951-იდან. სსრკ სახელმწ. პრემიისა (1942) და ლობაჩევსკის სახ. საერთაშ. პრემიის ლაურეატი (1951). სსრკ სპორტის ოსტატი ალპინიზმში (1949). 1933 დაამთავრა ლენინგრ. უნ-ტი. 1952—64 ამავე უნ-ტის რექტორი იყო. 1964-იდან მუშაობს სსრკ მეცნ. აკად. ციმბირის განყოფილებაში. ა-ის ძირითადი სამეცნ. შრომები ეძღვნება გეომეტრიას. აღმოაჩინა ფიგურების მეტრიკულ თვისებათა შესწავლის მეთოდები, რ-ებმაც წარმოშვეს კვლევის ახალი ობიექტი — რიმანის სივრცეზე უფრო ზოგადი, ე. წ. არარეგულარული მეტრიკული მრავალნაირობა. ამ მეთოდებმა დიდი გამოყენება ჰპოვა მათ. სხვა დარგებშიც, კერძოდ, დიფერენც. განტოლებათა და დრეკად გარსთა თეორიებში. აქვს გამოკვლევები ფარდობითობის თეორიის საფუძვლებისა და ფილოს. საკითხებზე. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, სხვა ორდენებითა და მედლებით.

*თხზ.*: Внутренняя геометрия выпуклых поверхностей, М.—Л., 1948; Выпуклые многогранники, М.—Л., 1950.

*ლიტ.*: Александр Данилович Александров (К пятидесятилетию со дня рождения), «Успехи математических наук», 1962, т. 17, № 6 (108), с. 171—184 (ახლავს ა-ის შრომების ბიბლიოგრაფია).

**ალექსანდროვი** ალექსანდრე ვასილის ძე [1(13). IV. 1883, სოფ. პლახინო, რიაზანის გუბ., — 8. VII. 1946, ბერლინი], რუსი საბჭ. კომპოზიტორი და საგუნდო დირიჟორი. სსრკ სახ. არტისტი (1937). სკკპ წევრი 1939-იდან. სსრკ სახელმწ. პრემიის ორგზის ლაურეატი (1942, 1946) ხელოვნებათმცოდნეობის დოქტორი (1940). მოსკ. კონსერვ. პროფესორი (1922), გენერალ-მაიორი (1943); *საბჭოთა არმიის სიმღერისა და ცეკვის წითელდროშოვანი ანსამბლის* ორგანიზატორი (1928) და ხელმძღვანელი. ანსამბლის რეპერტუარში შეიტანა ბევრი ახლებურად გადამუშავებული ძველი ხალხური სიმღერა, აგრეთვე სამოქალაქო ომის პერიოდის სიმღერები. მისი საზეიმო ხასიათის ნაწარმოებებს შორის განსაკუთრებით პოპულარულია სიმღერა ,,წმიდათაწმიდა ომი" (1941), რ-იც დიდი სამამულო ომის მუსიკალურ ემბლემად იქცა. ა. საბჭ. კავშირის ჰიმნის ავტორია (1943).

ა-ის მოღვაწეობამ ხელი შეუწყო საბჭოთა მასობრივი სიმღერის განვითარებას, მისი მხატვრული დონის ამაღლებას. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 2 სხვა ორდენითა და მედლებით.

*ლიტ.*: П о л я н о в с к и й Г., А., В. Александров, М.—Л., 1959; Ш и л о в А., А. В. Александров, М., 1955.

**ალექსანდროვი** ანატოლი ნიკოლოზის ძე [დ. 13(25). V. 1888, მოსკოვი], რუსი საბჭ. კომპოზიტორი, სსრკ სახ. არტ. (1971), სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1951). ხელოვნებათმცოდნეობის დოქტორი (1941). მოსკ. კონსერვატორიის პროფესორი (1926). მისი მოწაფეები არიან ჯ. ჰაჯიევი, კ. მოლჩანოვი, ნ. ჩემბერჯი და სხვ. ა-ის პოეტურ, ნატიფი ფორმის ნაწარმოებებს შორის გამოირჩევა კამერულ-ვოკალური და ინსტრუმ. ქმნილებები; დაწერილი აქვს აგრეთვე ოპერები (მ. შ. ,,ბელა" ლერმონტოვის მიხედვით, დაიდგა 1946), სიმფონიები, დრამ. სპექტაკლებისა და კინოფილმების მუსიკა. საინტერესოა ა-ის მოგონებები თავის პედაგოგ ს. ტანეევზე. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, შრომის წითელი დროშის ორდენით და მედლებით.

**ალექსანდროვი** ანატოლი პეტრეს ძე [დ. 31. I (13. II). 1903, ქ. ტარაშჩა, კიევის ოლქი], საბჭ. ფიზიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1953); სკკპ წევრი 1962-იდან, სკკპ ცკ წევრი 1966-იდან. სსრკ V და VI მოწვევის უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. კიევის უნ-ტის დამთავრებისთანავე (1930) მუშაობა დაიწყო სსრკ მეცნ. აკად. ფიზ.-ტექნ. ინ-ტში. 1946—55 იყო ფიზ. პრობლემათა ინ-ტის დირექტორი, ხოლო 1960-იდან—ი. კურჩატოვის სახ. ატომური ენერგიის ინ-ტისა. ა-ის მეცნ. შრომები დიელექტრიკების ფიზიკასა და მაღალმოლეკულური ნაერთების თვისებებს ეხება. შეისწავლა პოლიმერიზებული სტიროლის თვისებები, დაამუშავა პოლიმერიზაციის მეთოდიკა, გამოიკვლია პოლიმერებისა და ამორფული სხეულების მექან. თვისებები, წამოაყენა მყარი სხეულების სიმტკიცის სტატისტ. თეორია. თანამშრომლებთან ერთად დაამუშავა ელასტიკურობის რელაქსაციური თეორია, გამოიკვლია პოლიმერების გამყარების ბუნება, ფაზური გადასვლების როლი და სხვ.

1946-იდან მუშაობს ბირთვული რეაქტორების შექმნაზე.

ა. არის სამგზის სოციალ. შრომის გმირი (1954, 1960, 1973), ლენინური პრემიის ლაურეატი (1959) და ოთხგზის სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1942, 1949, 1951, 1953). დაჯილდოებულია 7 ლენინის ორდენით, სხვა ორდენებითა და მედლებით.

*ლიტ.*: **Александров Анатолий Петрович..., «Вестник АН СССР», 1953, № 12.**

**ᲐᲚᲔᲥᲡᲐᲜᲓᲠᲝᲕᲘ** ბორის ალექსანდრეს ძე [დ. 22. VII (4. VIII). 1905, ბოლოგოე], რუსი საბჭ. კომპოზიტორი და საგუნდო დირიჟორი. სსრკ სახ. არტ. (1958), გენერალ-მაიორი (1973) სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1950). მამამისის — ა. *ალექსანდროვის* გარდაცვალების შემდეგ (1946) — ა. ალექსანდროვის სახელობის *საბჭოთა არმიის სიმღერისა და ცეკვის წითელდროშოვანი ანსამბლის* უფროსი და მხატვრული ხელმძღვანელი.

დაწერილი აქვს ბევრი საგუნდო სიმღერა, კანტატა, ორატორიული ჟანრის ნაწარმოებები, ბალეტი „ცაცია" (1955) და ოპერეტები, მ. შ. სამოქალაქო ომის თემაზე შექმნილი ერთ-ერთი პირველი საბჭ. ოპერეტა „ქორწილი მალინოვკაში" (1937). დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.

*ლიტ.*: **Шилов А., Краснознаменный ансамбль Советской Армии, М., 1964.**

**ᲐᲚᲔᲥᲡᲐᲜᲓᲠᲝᲕᲘ** გიორგი თედორეს ძე [22. III (4. IV). 1908, პეტერბურგი,— 21. VII. 1961, მოსკოვი], საბჭ. ფილოსოფოსი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1946), სკკპ წევრი 1928-იდან. 1940—47 იყო სკპ(ბ) ცკ პროპაგანდისა და აგიტაციის სამმართველოს უფროსი, 1947—54 — სსრკ მეცნ. აკად. ფილოს. ინ-ტის დირექტორი, 1954—55 — სსრკ კულტურის მინისტრი, 1955—61 მუშაობდა ბელორ. სსრ მეცნ. აკად. ფილოს. ინ-ტში. თანაავტორია „ფილოსოფიის ისტორიისა" (სახელმწ. პრემია, 1943) და ავტორია „დას. ევროპის ფილოსოფიის ისტორიისა" (სახელმწ. პრემია, 1946). იკვლევდა უმთავრესად ფილოს. და სოციოლოგიის ისტ. საკითხებს. დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, 2 სხვა ორდენით და მედლებით.

*თხზ.*: **Аристотель, М., 1940; История социологических учений. Древний Восток, М., 1959 (ბიბლიოგრ.); Философские предшественники марксизма, М., 1939.**

**ᲐᲚᲔᲥᲡᲐᲜᲓᲠᲝᲕᲘ** (ფსევდ.; ნამდვ. გვარია მ ო რ მ ო ნ ე ნ კ ო) გრიგოლ ვასილის ძე [დ. 10(23). I. 1903, ეკატერინბურგი (ახლანდ. სვერდლოვსკი,], საბჭ. კინორეჟისორი, სსრკ სახ. არტისტი (1948). სკკპ წევრი 1954-იდან. სოციალ. შრომის გმირი (1973). სახელმწ. პრემიის ორგზის ლაურეატი (1941, 1950). ს. *ეიზენშტეინის* ფილმებში: „გაფიცვა" (1925), „ჯავშნოსანი პოტიომკინი" (1925), „ოქტომბერი" (1927), „ძველი და ახალი" (1929) მონაწილეობდა როგორც მსახიობი, თანარეჟისორი და ორი უკანასკნელი სცენარის თანაავტორიც.


კადრი ფილმიდან «მხიარული ახალგაზრდობა». რეჟისორი გ. ვ. ა ლ ე ქ ს ა ნ დ რ ო ვ ი.

1934 დამოუკიდებლად დადგა პირველი ფილმი — მუს.-ექსცენტრიკული კინოკომედია „მხიარული ახალგაზრდები" ლ. უტიოსოვის საესტრადო ორკესტრის მონაწილეობით. ამავე ჟანრისაა: „ცირკი" (1936), „ვოლგა-ვოლგა" (1938), „ნათელი გზა" (1940), „გაზაფხული" (1947) (ამ ფილმების მუსიკა დაწერა ი. დუნაევსკიმ, მონაწილეობენ ლ. ორლოვა, ი. ილინსკი, ვ. ვოლოდინი). სამამულო ომის შემდეგ ა-მა შექმნა ფილმები „შეხვედრა ელბაზე" (1949), „კომპოზიტორი გლინკა" (1952), „რუსული სუვენირი" (1960) და სხვ. დაჯილდოებულია 3 ლენინის ორდენით, სხვა ორდენებითა და მედლებით.

**ᲐᲚᲔᲥᲡᲐᲜᲓᲠᲝᲕᲘ** ვასილი გიორგის ძე [24. V (5. VI). 1887, პეტერბურგი, — 16. I. 1964, ლენინგრადი], საბჭოთა ბოტანიკოსი. 1915—27 მუშაობდა თბილისის ბოტან. ბაღში. 1920-იდან იყო თბილისის, 1927—29 — ტომსკის უნ-ტის პროფესორი. 1929—42 მუშაობდა ლენინგრადში მემცენარეობის საკავშ. ინ-ტში, 1942-იდან კი — სსრკ მეცნ. აკად. ბოტან. ინ-ტში. გამოქვეყნებული აქვს ნაშრომები მცენარეთა ანატ. საკითხებზე.

*ლ. ჯაფარიძე.*

**ᲐᲚᲔᲥᲡᲐᲜᲓᲠᲝᲕᲘ** ივანე გაბრიელის ძე [20. VIII (1. IX). 1875, მოსკოვი, — 2. V. 1936, იქვე], საბჭ. ინჟინერი და მეცნიერი ენერგეტ. და ჰიდროტექ. დარგში. სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1932). 1901 დაამთავრა მოსკ. მიმოსვლის გზათა საინჟინრო სასწავლებელი. მონაწილეობდა გოელროს გეგმის შედგენაში და სახელმწ. დაგეგმვის სხვა სამუშაოებში. შექმნა დნეპრჰესისა და სხვა ჰიდროტექ. ნაგებობათა პროექტები. მონაწილეობდა შუა აზიის ელექტრიფიკაციის გენ. სქემისა და ბაიკალ-ამურის მაგისტრალის მშენებლობის გეგმის დამუშავებაში. დაჯილდოებულია ლენინისა და შრომის წითელი დროშის ორდენებით.

**ᲐᲚᲔᲥᲡᲐᲜᲓᲠᲝᲕᲘ** პავლე სერგეის ძე [დ. 25. IV (7. V). 1896, ბოგოროდსკი, ამჟამად ნოგინსკი, მოსკ. ოლქი], საბჭ. მათემატიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1953; წ.-კორ. 1929), სოციალისტური შრომის გმირი (1969), მოსკოვის მათ. საზ-ბის საპატიო პრეზიდენტი (1964-იდან, პრეზიდენტი 1932—64), უცხოეთის მრავალი აკადემიისა და სამეცნ. საზ-ბის წევრი. 1917 დაამთავრა მოსკ. უნ-ტი, 1929-იდან იმავე უნ-ტის პროფესორია. შექმნა საბჭ. ტოპოლოგიური სკოლა. მისი მოწაფეები არიან ლ. *პონტრიაგინი*, ა. *ტიხონოვი*, გ. *ჭოღოშვილი*. სამეცნ. მოღვაწეობა დაიწყო *სიმრავლეთა თეორიასა* და *ფუნქციათა თეორიაში*, განაგრძო ტოპოლოგიაში. პ. ს. *ურისონთან* ერთად შექმნა და განავითარა კომპაქტურ და ბიკომპაქტურ სივრცეთა თეორია. ტოპოლოგიაში შემოიტანა ფუნდამენტური ცნებები და კონსტრუქციები (მაგ., თეორემა იმის შესახებ, რომ ზოგადი ტოპოლ. სივრცე შეიძლება ნებისმიერი სიზუსტით იქნეს აპროქსიმირებული მარტივი გეომ. ფიგურებით — *პოლიედრებით*). შექმნა ჰომოლოგიური განზომილების თეორია, რამაც იგი ორადობის მნიშვნელოვანი კანონების აღმოჩენამდე მიიყვანა.

ა. სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატია (1943), დაჯილდოებულია 5 ლენინის ორდენით, სხვა ორდენებითა და მედლებით.

*თხზ.*: **Введение в общую теорию множеств и функций, М.—Л., 1948; Введение в теорию групп, 2 изд., М., 1951; Комбинаторная топология, М.—Л., 1947; Лекции по аналитической геометрии, пополненные необходимыми сведениями из алгебры, М., 1968.**

*ლიტ.*: **Павел Сергеевич Александров, «Успехи математических наук», 1966, т. 21, в. 4.**

**ᲐᲚᲔᲥᲡᲐᲜᲓᲠᲝᲕᲘ,** ქალაქი რსფსრ ვლადიმირის ოლქში, მდ. სერაიას ნაპირზე. ალექსანდროვის რ-ნის ცენტრი, რკინიგზის სადგური მოსკოვ—იაროსლავლის ხაზზე, მოსკოვიდან 113 *კმ*; 55 ათ. მცხ. (1974). რადიოტექ. მრეწვ. (ტელევიზორები), ხელოვნური ტყავის კომბინატი, საფეიქრო და სატრიკოტაჟო ფ-კები, კვების მრეწვ. საწარმოები. პედსასწავლებელი, მხარეთმცოდნეობის მუზეუმი. პირველად ა. ივანე კალიტას სიგელში იხსენიება (XIV ს.) როგორც ალექსანდროვსკაია-სლობოდა. ა. პერეიასლავლის მთავართა სამფლობელო იყო. 1302-იდან მოსკ. მთავართა ხელში გადავიდა. 1564—72 ივანე მრისხანეს რეზიდენცია იყო. აქ დაარსდა ერთ-ერთი პირველი რუს. სტამბა, სადაც 1578 დაბეჭდეს „დავითნი". ისტ. ძეგლებიდან აღსანიშნავია სამების საკრებულო ტაძარი (1513, XVI ს. ფრესკები), რ-საც სპილენძის 2 უნიკალური კარი (XIV ს.) აქვს, ჯვარცმის ეკლესია-სამრეკლო (1560-იანი წლები), მიძინების ეკლესია (XVI ს. I ნახ.).


ალექსანდროვი. სამების საკრებულო ტაძარი. 1513.

**ᲐᲚᲔᲥᲡᲐᲜᲓᲠᲝᲕᲙᲐ,** სოფელი აფხ. ასსრ გულრიფშის რ-ნში (ბალმჯრანის სოფსაბჭო), მდ. კელასურის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 380 *მ*, შავი ზღვიდან 10 *კმ*, რაიცენტრ მაჭარიდან 15 *კმ*. ვ. ი. ლენინის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა სოფ. ბალმარანში (2,5 *კმ*).


პ. ალექსანდროვი.

**ᲐᲚᲔᲥᲡᲐᲜᲓᲠᲝᲕᲡᲙᲐᲘᲐ** ლარისა პომპეის ასული [დ. 2(15). II. 1904, მინსკი], ბელორუსი ოპერის მსახიობი (სოპრანო), რეჟისორი და საზ. მოღვაწე, სსრკ სახ. არტისტი (1940). სკკპ წევრი 1942-იდან. სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1941). 1933-იდან ბელორ. ოპერისა და ბალეტის თეატრის სოლისტი, ეროვნ. საოპერო მუსიკის დიდი პროპაგანდისტი. მღეროდა მარისიას, ალესიას (ტიკოცკის „მიხას პოდგორნი", „ალესია"), ნადეიკასა (ტურენკოვის „ბედნიერების ყვავილი") და სხვ. პარტიებს. ძლიერი, სასიამოვნო ტემბრის ხმისა და სასცენო-ვოკალური ოსტატობის წყალობით მაღალმხატვრულად ასრულებდა აგრეთვე ლიზას, ტატიანას, კარმენისა და სხვ. პარტიებს (ჩაიკოვსკის „პიკის ქალი" და „ევგენი ონეგინი", ბიზეს „კარმენი"). 1951-იდან ბელორ. ოპერისა და ბალეტის თეატრის მთავარი რეჟისორიც არის. დადგა გულაკ-არტემოვსკის „ზაპოროჟიელი დუნაის გაღმა" (1951), ვერდის „აიდა" (1953), მუსორგსკის „ბორის გოდუნოვი" (1954), ბოგატირიოვის „ნადეჟდა დუროვა" (1956) და სხვ. სსრკ II—IV მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია 3 ლენინის ორდენითა და 2 სხვა ორდენით.


ლ. ალექსანდროვსკაია.



ალექსანდროვსკაია-სლობოდა. გრავიურა. XVI ს.

**ალექსანდროვსკაია-სლობოდა,** რსფსრ ვლადიმირის ოლქის ქ. *ალექსანდროვის* ძვ. სახელწოდება.

**ალექსანდროვსკი,** ქალაქი (1951-მდე დაბა) რსფსრ პერმის ოლქში, მდ. ლიტვის (კამის აუზი) ნაპირზე. კიზელიდან 23 *კმ*. რკინიგზის სადგური (კოპი). 18 ათ. მცხ. (1974). მანქანათსაშ., საკედლე მასალებისა და მექან. ქ-ნები. სვერდლოვსკის მანქანათმშ. ტექნიკუმის ფილიალი.

**ალექსანდროვსკოეს ცენტრალი,** ცენტრალური საკატორღე საპყრობილე სოფ. ალექსანდროვსკოეში, ირკუტსკიდან 76 *კმ*. აშენდა 1873 სისხლის სამართლის დამნაშავეებისათვის. პირველი პოლიტ. პატიმრები აქ იყვნენ ირკუტსკელი ბოლშევიკები (1903—04), შემდეგ — 1905—07 რევ. მონაწილენი. 1889-იდან ა. ც-თან შეიქმნა გადასაგზავნი საპატიმრო, სადაც გაუვლიათ ვ. კურნატოვსკის, ფ. ძერჟინსკის (1902), თ. არტემს (1910), მ. ფრუნზეს (1914), ს. ორჯონიკიძეს (1915—16). 1918—19 აქ იყო კოლჩაკელთა საკონცენტრაციო ბანაკი, რ-იც 1920 იანვ. ხელთ იგდეს პარტიზანებმა.

**ალექსანდროვსკ-სახალინსკი,** ქალაქი რსფსრ სახალინის ოლქში. 1932-იდან 1947-მდე საოლქო ცენტრი, ახლა ალექსანდროვსკ-სახალინსკის რ-ნის ცენტრი. გაშენებულია კ. სახალინზე. ნავსადგური თათართა სრუტის ნაპირზე, რკინიგზის სადგურ ტიმოვსკოედან 60 *კმ*. 20 ათ. მცხ. (1974). ა. სახალინის ქვანახშირის მრეწვ. ცენტრია. მის მახლობლად იღებენ ნახშირს. ხე-ტყისა და თევზის მრეწვ. საწარმოები. სამთო ტექნიკუმი, სამედ. და პედ. სასწავლებლები, თეატრი, მხარეთმცოდნეობის მუზეუმი. ა. დაარსდა 1881.

**ალექსანდროპოლის ხელშეკრულება 1920,** დაიდო *სომხეთ-ოსმალეთის ომის* შემდეგ, 2 დეკემბ. ქ. ალექსანდროპოლში (ახლანდ. ქ. ლენინაკანი) სომხ. დაშნაკურ მთავრობასა და ოსმ. დიდი ეროვნ. კრების მთავრობის წარმომადგენელთა შორის. ომი დაშნაკური მთავრობის დამარცხებით დამთავრდა. დაშნაკებმა ხელშეკრულებას ხელი მოაწერეს სომხეთში საბჭოთა ხელისუფლების გამარჯვების (1920 წ. 29 ნოემბ.) შემდეგ. დაკარგეს რა პოლიტ. ძალაუფლება, ისინი ცდილობდნენ თავიანთი ანტისაბჭოურკონტრრევ. გეგმები ოსმ. დახმარებით განეხორციელებინათ. შეთანხმების თანახმად, სომხ. ტერიტ. ერევნის რ-ნითა და გოქჩის ტბით იფარგლებოდა, ნახიჩევანი, შარური და შაჰთახთი კი „ოსმალეთის მფარველობაში" გადადიოდა. ოსმალეთი კისრულობდა სამხ. დახმარება გაეწია დაშნაკებისათვის, როცა ამას მოითხოვდა საგარეო ან საშინაო ვითარება, ან როცა სომხ. რესპ. სთხოვდა.

რსფსრ და ოსმალეთს შორის 1921 წ. 16 მარტის შეთანხმებით და 1921 *ყარსის ხელშეკრულებით* (ამიერკავკასიის საბჭოთა რესპუბლიკებსა და ოსმალეთს შორის) ა. ხ. გაუქმდა.

*პუბლ*.: Ключников Ю. В., Сабанин А. В., Международная политика новейшего времени в договорах, нотах и декларациях, ч. 3, в. 2, М., 1929.



ალექსანდროული.

**ალექსანდროული,** ქართული წითელყურძნიანი საღვინე ვაზის ჯიში. იზრდება საშ. ინტენსივობით. ნაყოფს იძლევა ყლორტების 70—90%, მტევნის საშ. წონაა 90—100 გ. ყურძენი მწიფდება სექტ. ბოლოს, საშ. მოსავლიანობა 55—60 *ც/ჰა*-ზე. გავრცელებულია ამბროლაურისა და ცაგერის რ-ნებში. როცა ყურძნის შაქრიანობა 27—28%-ია, მჟავიანობა კი — 6—8%, აყენებენ მაღალი ღირსების ბუნებრივად ნახევრად ტკბილ წითელ ღვინოს „ხვანჭკარას" (ძირითადად ხვანჭკარის მიკრორაიონში), ხოლო ნაკლებშაქრიანობისას (20—21%) სუფრის ღვინოს — „ალექსანდროულს".

*მ. რამიშვილი*.

**ალექსანდრუპოლისი** (Alexandrupolis), ქალაქი და ნავსადგური ჩრდ.-აღმ. საბერძნეთში, თრაკიაში, ეგეოსის ზღვის ნაპირზე, მდ. მარიცის შესართავის მახლობლად. ევროსის ნომის ადმ. ცენტრი. 21 ათ. მცხ. (1967). საბერძნეთის შემადგენლობაში შესვლამდე (1919) დედეაღაჩი ეწოდებოდა. თევზჭერა. მარილის სარეწები. კვების მრეწველობა.

**ალექსატი,** ბიზანტიური ოქროს მონეტა, მოჭრილი იმპერატორ *ალექსი I კომნენოსის* მიერ XI ს-ში. იხ. აგრეთვე *დრაჰკანი*.



ბ. ალექსეევი.

**ალექსეევი** ბორის ალექსის ძე [დ. 14(27). IV. 1911, სოფ. ბაისუბაკოვო, ახლანდ. ჩებოქსარის რ-ნი], ჩუვაში საბჭ. მსახიობი, სსრკ სახ. არტისტი (1969). სკკპ წევრი 1944-იდან. დაამთავრა ჩებოქსარის თეატრ. ტექნიკუმი (1932). 1929-იდან ჩუვაშური თეატრის დასშია (ახლა ჩუვ. მუს.-დრამ. თეატრი). შეასრულა ასმატის (მაქსიმოვ-კოშკინსკის „სადური და ილემი"), ენტიპის (რჟანოვის „ენტიპი"), მერკურიევის (კალგანის „ოქტომბრის ტალღა"), პავლე კორჩაგინის (ნ. ოსტროვსკის „როგორ იწრთობოდა ფოლადის" მიხედვით), იაგოს (შექსპირის „ოტელო") და სხვ. როლები; ჩუვ. სცენაზე შექმნა ლენინის სახე (პოგოდინის „თოფიანი კაცი" და შატროვის „რევოლუციის სახელით"). დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით.



ვ. მ. ალექსეევი.

**ალექსეევი** ვასილი მიხეილის ძე [2(14). I. 1881, პეტერბურგი, — 12. V. 1951, ლენინგრადი], რუსი საბჭ. ფილოლოგი, სინოლოგი. პეტროგრადის უნ-ტის პროფ. (1918), სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1929). მეცნ. სიზუსტით, მაღალმხატვრულად თარგმნა პუ სუნ-ლინის (ე. წ. ლიაო ჩჟაის) თხზ. კრებულები: „მელის ეშხი" (1922), „ჯადოსანი ბერები" (1923), „უცნაური ისტორიები" (1928), „მოთხრობები არაჩვეულებრივ ადამიანებზე" (1937). 1958 გამოიცა ა-ის კრებ. „ჩინური კლასიკური პროზა". მნიშვნელოვანი გამოკვლევები მიუძღვნა ჩინურ ლიტ-რას, ფოლკლორს — ხალხურ ხელოვნებასა და სხვ.

**ალექსეევი** ვასილი პეტრეს ძე (1896, პეტერბურგი, — 28. XII. 1919), ახალგაზრდობის კომუნისტური ორგანიზაციების ერთ-ერთი ფუძემდებელი რუსეთში. კომპარტიის წევრი 1912-იდან. პუტილოვის ქ-ნის ხარატი. თებ. რევ. დროს — რსდმპ (ბ) ნარვა-პეტერგოფის რაიკომისა და პეტროგრადის საბჭოს წევრი. პეტროგრ. „მუშა ახალგაზრდობის სოციალისტური კავშირის" ერთ-ერთი ორგანიზატორი, მისი კომიტეტის წევრი, შემდეგ კი — თავ-რე. ჟურნ. „იუნი პროლეტარის" რედაქტორი. რსდმპ (ბ) VI ყრილობის (1917) დელეგატი (ყრილობაზე გამოვიდა სიტყვით „ახალგაზრდობის კავშირების შესახებ"). ზამთრის სასახლის აღების მონაწილე. იბრძოდა იუდენიჩის წინააღმდეგ, იყო გატჩინის რევკომის თავ-რე.



თ. ალექსეევი.

**ალექსეევი** თედორე იაკობის ძე [1753—55 შორის, პეტერბურგი, — 11(23). XI. 1824, იქვე], რუსი ფერმწერ-პეიზაჟისტი. სწავლობდა პეტერბ. სამხატვრო აკადემიაში (1766—73), 1803-იდან იქვე ასწავლიდა. თეატრ. მხატვრობის პროფესიას სრულყოფდა ვენეციაში (1773—77), სადაც ხატავდა პეიზაჟებსაც. 1790-იან წწ-ში შექმნილი პეტერბურგული პეიზაჟებისათვის („სასახლისწინა სანაპიროს ხედი პეტრე-პავლეს ციხესიმაგრიდან", 1794, ტრეტიაკოვის გალერეა) 1794 მიენიჭა აკადემიკოსის წოდება. 1800—02 იყო მოსკოვში და ნატურიდან დახატა ორი სურათი „წითელი მოედნის ხედი ვასილი ნეტარის ტაძრიდან" (სსრკ მეცნ. აკად. რუს. ლიტ. ინ-ტი, ლენინგრადი) და „სამხედრო ჰოსპიტლის ხედი" (სურათი დაკარგულია) 1810-იან წწ-ში შექმნა პეტერბ. პეიზაჟების ახალი სერია („ინგლისური სანაპიროს ხედი" რუს. მუზეუმი). ა. იყო ქალაქური პეიზაჟის პირველი რუსი მხატვარი, რ-მაც თავის ლირ. და დახვეწილი ოსტატობით შესრულებულ სურათებში ასახა პეტერბ. მკაცრი იერი და მოსკ. ფერწერული სილამაზე.

**ალექსეევი** მიხეილ ვასილის ძე [3(15). XI. 1857 — 25. IX. 1918], რუსი სამხ. მოღვაწე, ინფანტერიის გენერალი (1914), 1917—18 კონტრრევოლუციის ერთ-ერთი ხელმძღვანელი. დაიბადა ჯარისკაცის ოჯახში. დაამთავრა გენ. შტაბის აკადემია (1890). მსახურობდა მთავარ შტაბში, იყო გენ. შტაბის აკადემიის სამხ. ისტ. კათედრის პროფესორი, 1908-იდან — კიევის სამხ. ოლქის შტაბის უფროსი. 1912—14 სარდლობდა კორპუსს. I მსოფლიო ომის დაწყებისთანავე დაინიშნა სამხრ.-დას. ფრონტის შტაბის უფროსად. 1915 მარტიდან სარდლობდა ჩრდ.-დას. ფრონტის ჯარებს. 1915 აგვისტოდან 1917 მარტამდე იყო უმაღლესი მთავარსარდლის შტაბის უფროსი და ფაქტობრივად ყველა სამხ. ოპერაციას ხელმძღვანელობდა. 1917 თებ. რევოლუციის დროს, მონარქიის გადარჩენის მიზნით, ნიკოლოზ II დაარწმუნა უარი ეთქვა ტახტზე. 1917 მარტიდან მაისამდე იყო უმაღლესი მთავარსარდალი, ხოლო შემდეგ დროებითი მთავრობის მრჩეველი. ილაშქრებდა საბჭოების წინააღმდეგ. ერთ ხანს სათავეში ჩაუდგა კერენსკის შტაბს. *კორნილოვშჩინის* მარცხის შემდეგ გადაარჩინა ლ. კორნილოვი — ფორმალურად დააპატიმრა და თავისი ერთგული ბადრაგით ბიხოვს გაგზავნა. ოქტ. რევ. შემდეგ ნოვოჩერკასკში გაიქცა და 2(15) ნოემბ. შეუდგა ე. წ. ალექსეევის ოფიცერთა ორგანიზაციის შექმნას. 1918 გაზაფხულზე დაინიშნა *მოხალისეთა არმიის* უმაღლეს ხელმძღვანელად და სათავეში ჩაუდგა ე. წ. განსაკუთრებულ თათბირს, რ-იც დენიკინის მთავრობის ფუნქციებს ასრულებდა.

**ალექსეევი** მიხეილ პავლეს ძე [დ. 24. V (5. VI). 1896, კიევი], რუსი საბჭოთა ლიტერატურათმცოდნე. ლენინგრ. უნ-ტის პროფესორი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1958), სსრკ მეცნ. აკად. პუშკინის კომისიის თავ-რე (1959), ოქსფორდის, პარიზის, ბორდოს, როსტოკის, ბუდაპეშტის უნ-ტების საპატიო დოქტორი. 1918 დაამთავრა კიევის უნ-ტი. იკვლევს რუს., სლავ. და დას. ევროპის ქვეყნების ლიტ-რის ისტორიისა და მათი ურთიერთობის საკითხებს. ბევრი ნაშრომი მიუძღვნა რუს და ევრ. კლასიკოსთა შემოქმედებას. აშუქებს მხატვრული თარგმანის მნიშვნელოვან პრობლემებს. ა. შეეხო აგრეთვე კავკასიისა და საქართველოს თემას რუსულ ლიტ-რაში [„ეტიუდები მარლინსკიზე", 1931; სტატია «ახალი ავტოგრაფი პუშკინის ლექსისა „საქართველოს მთებზე"» (წიგნში: Временник Пушкинской комиссии, М.—Л., 1966) და სხვ.]. დაჯილდოებულია ლენინის ორდენითა და 2 სხვა ორდენით.

*ლიტ*.: Берков П. Н., М. П. Алексеев — историк и теоретик литературы, კრ.: Русско-европейские литературные связи, М.—Л., 1966.

**ალექსეევი** ნიკოლოზ ალექსანდრეს ძე [4 (16). XI. 1873, შოსტკა, ჩერნიგოვის გუბ., — 15. V. 1972, მოსკოვი), რევ. მოძრაობის მოღვაწე რუსეთში. კომპარტიის წევრი 1897-იდან. სოციალ. შრომის გმირი (1963). სწავლობდა პეტერბ. სამხ.-სამედ. აკადემიაში. რევ. მოძრაობაში ჩაება 1896-იდან. 1898 დააპატიმრეს პეტერბ. „მუშათა კლასის განთავისუფლებისათვის ბრძოლის კავშირის" საქმის გამო და გადაასახლეს ვიატკის გუბერნიაში. 1899 გადასახლებიდან საზღვარგარეთ გაიქცა. იყო რსდმპ III ყრილობის (1905) დელეგატი და მდივანი. 1911—15 მუშაობდა ექიმად აღმ. ციმბირში. თებ. რევ. (1917) შემდეგ იყო ირკუტსკის სამხ. დეპ. საბჭოს აღმასრ. კომისიის პირველი ბოლშევიკი თავ-რე. სამოქალაქო ომის მონაწილე. 1922-იდან მუშაობდა მოსკოვში „გლავპოლიტპროსვეტში" და კომინტერნში. შემდეგ ეწეოდა სამეცნ.-პედ. მოღვაწეობას. რუს. ენაზე თარგმნა კ. მარქსისა და ფ. ენგელსის შრომები. დასაბეჭდად მოამზადა ნ. ჩერნიშევსკის გამოუქვეყნებელი ნაწარმოებები. იყო სკკპ XXII ყრილობის დელეგატი (1961). დაჯილდოებულია ორი ლენინის ორდენით, ორი სხვა ორდენითა და მედლებით.

**ალექსეევი** პეტრე ალექსის ძე [14(26). I. 1849, სოფ. ნოვინსკაია, სმოლენსკის გუბ., — 16(28). VIII. 1891], პირველი რუსი მუშა-რევოლუციონერი. ბავშვობიდან მუშაობდა მოსკ. და პეტერბ. საფეიქრო ფ-კებში. 70-იანი წწ. დამდეგს დაუახლოვდა რევ. ხალხოსნებს. 1874 დასასრულს მოსკოვში გადავიდა და „სრულიად რუსეთის სოციალ-რევოლუციური ორგანიზაციის" აქტიური წევრი გახდა. 1875 წ. 4(16) აპრ. დააპატიმრეს და გაასამართლეს *„ორმოცდაათის პროცესზე"*.(1877). 9(21) მარტს სასამართლოზე წარმოთქვა მგზნებარე სიტყვა. ცნობილ ფრაზას ამ სიტყვიდან: „აღიმართება მილიონობით მუშა ხალხის ძარღვმაგარი ხელი და ჯარისკაცთა ხიშტებით დაცული დესპოტიზმის უღელი გაცამტვერდება!" ვ. ი. ლენინმა „რუსი მუშა-რევოლუციონერის დიადი წინასწარმეტყველება" უწოდა (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 4, გვ. 456). ეს სიტყვა 1877 პეტერბ. ფარულ სტამბაში დაიბეჭდა და უდიდესი შთაბეჭდილება მოახდინა. ა-ს 10 წლის კატორღა მიუსაჯეს. 1882-მდე ნოვობელგოროდის საკატორღე ციხეში იყო, შემდეგ ციმბირში, 1884-იდან — იაკუტიაში. 1891 იგი ტრაგიკულად დაიღუპა (ბანდიტმა მოკლა).

*ლიტ.*: Рожин П. М., Корифей рабочего движения, М., 1961.

**ალექსეევკა,** ქალაქი (1954-მდე დაბა) რსფსრ ბელგოროდის ოლქში, ალექსეევკის რ-ნის ცენტრი. გაშენებულია მდ. ტიხაია-სოსნის (დონის შენაკადი) ორივე ნაპირზე; რკინიგზის სადგ. გეორგიუდეჟ—ვალუიკის ხაზზე. 26 ათ. მცხ. (1974). ეთერზეთოვანი ექსტრაქტების და რძის საკონსერვო კომბინატები, შაქრის ქ-ნა, ქიმ. მანქანათსაშ. ქ-ნა, სას.-სამ. ტექნიკუმი.

**ალექსეევკა,** ქალაქი (1965-მდე დაბა) ყაზახ. სსრ ცელინოგრადის ოლქში, ალექსეევკის რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგური (აქული) პეტროპავლოვსკ—ცელინოგრადის ხაზზე. 19 ათ. მცხ. (1974). რკინიგზის ტრანსპ. საწარმოები, სარემონტო-მექან., აგურის ქ-ნები, სამშენ.-სამონტაჟო კონსტრუქციების კომბინატი, კარაქის ქ-ნა, ავეჯის ფ-კა.

**ალექსეევკა,** სოფელი თეთრი წყაროს რ-ნში (ირაგის სოფსაბჭო), მდ. ასლანკის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 1180 *მ,* თეთრი წყაროდან 13 *კმ*. გარისის საბჭ. მეურნეობა (მეცხოველეობა, მეფრინველეობა, მეკარტოფილეობა). დაწყ. სკოლა, საშ. სკოლა-ინტერნატი სოფ. პატარა ირაგაში (2 *კმ*), ბ-კა. ა-ის მიდამოებშია X—XI სს. ეკლესია „დრიანეთი".

**ალექსეევკა,** სოფელი აფხ. ასსრ სოხუმის რ-ნში (ახალსოფლის სოფსაბჭო), მდ. კელასურის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 120 *მ*, შავი ზღვიდან 5 *კმ*, სოხუმიდან 4 *კმ*. ძიღუტის ი. მიჩურინის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა, მებაღეობა, მეცხოველეობა). საშ. სკოლა სოხუმში.

**ალექსენკო** ვლადიმერ აბრამის ძე (დ. 27. I. 1923, სტანიცა კიევსკაია, კრასნოდარის მხარე), ავიაციის გენ.-ლეიტენანტი, I კლასის სამხ.მფრინავი, ორგზის საბჭოთა კავშირის გმირი (1945 წ. 19 აპრ. და 29 ივნ.). სკკპ წევრი 1943-იდან, საბჭ. არმიაშია 1941-იდან. 1942 დაამთავრა პილოტთა სამხ. სკოლა. ლენინგრ. და III ბელორ. ფრონტებზე ჰქონდა 292 საბრძოლო გაფრენა. სამამულო ომის შემდეგ დაამთავრა სამხ.-საავიაციო და გენ. შტაბის აკადემიები. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, სხვა ორდენებითა და მედლებით.

**ალექსი** [ბერად აღკვეცამდე (1902) სიმანსკი სერგეი ვლადიმერის ძე] [27. X (8. XI). 1877 — 17. IV. 1970], მოსკოვისა და სრულიად რუსეთის პატრიარქი. 1899 დაამთავრა მოსკ. უნ-ტის იურიდ. ფაკ-ტი, 1904 — მოსკ. სას. აკადემია. ღვთისმეტყველების დოქტორი. 1913-იდან ეპისკოპოსი. 1932-იდან ნოვგოროდის, 1933-იდან კი ლენინგრ. მიტროპოლიტი. 1943 — 45 ლენინგრ. და ნოვგოროდის მიტროპოლიტი. 1945 მოსკოვში რუს. მართლმადიდებელი ეკლესიის ადგილ. კრებაზე აირჩიეს პატრიარქად. დიდი სამამულო ომის დროს პატრიოტული მოძრაობის ორგანიზაციისა და მშვიდობის დაცვის საქმეში დამსახურებისათვის დაჯილდოვდა 4 შრომის წითელი დროშის ორდენით, სსრკ მედლებით და უცხოეთის მრავალი ორდენით.

**ალექსია** (ბერძნ. a — უარყოფ. ნაწ. და lexis — სიტყვა), კითხვის უნარის მოშლა ან სრული დაკარგვა. მხედველობითი *აგნოზიის* სახე. ა-ის დროს ადამიანი ან ვერ იგებს დაწერილ სიტყვებს (ვერბალური ა.), ან ვერ ცნობს ცალკეულ ასოებს (ლიტერული ა.). ხშირად ა-ის პარალელურად ირღვევა მეტყველებისა და წერის უნარიც (იხ. *აფაზია*; *აგრაფია*). ა-ს იწვევს თავის ტვინის ქერქის დაზიანება კეფის, თხემისა და საფეთქლის მარცხენა (ცაციებში მარჯვენა) წილების შეერთების ადგილზე.

*ნ. ქავთარაძე.*

**ალექსი ვრანა** (Alexios Branas) (გ. დაახლ.1186 — 87), ბიზანტიელი მხედართმთავარი და პოლიტიკური მოღვაწე, წარჩინებული ფეოდ. წრიდან. 1185 წ. 7 ნოემბ. ამფიპოლისთან (დიმიტრიცა) დაამარცხა და ბიზანტიიდან განდევნა სიცილიელი ნორმანები. იმპ. ისაკ II ანგელემ იგი აჯანყებულ ბულგართა წინააღმდეგ სალაშქროდ გაგზავნა, მაგრამ ა. ვ. თვითონ აუჯანყდა იმპერატორს და ჯარით კონსტანტინოპოლისაკენ დაიძრა. დაქირავებული ჯვაროსნების (კონრად მონფერატელის წინამძღოლობით) და სელჩუკების დახმარებით იმპერატორმა აჯანყება ჩააქრო. ა. ვ. კონსტანტინოპოლთან ბრძოლაში დაიღუპა.

**ალექსი I კომნენოსი** (Alexios Komnēnos) (დაახლ. 1048 — 15. VIII. 1118), ბიზანტიის იმპერატორი 1081-იდან, *კომნენოსთა* დინასტიის დამფუძნებელი; ბიზანტ. დედოფლის, საქართვ. მეფის ბაგრატ IV-ის ასულის მარიამის შვილობილი. დედობილის ხელშეწყობითა და მცირეაზიელი (კაპადოკიელი) დიდებულების მხარდაჭერით 1081 ხელთ იგდო ძალაუფლება. წარმატებით ებრძოდა თურქსელჩუკებს, ნორმანებსა და პაჭანიკებს. ბიზანტიას დაუმორჩილა პირველი ჯვაროსნული ლაშქრობის მონაწილეთა მიერ სელჩუკებისათვის მცირე აზიაში წართმეული მიწები, ალაგმა მსხვილ ფეოდალთა პარტიკულარისტული მისწრაფებანი, შეავიწროვა მწვალებლები, გააუმჯობესა იმპერიის ფინანსური მდგომარეობა. აიძულა ჯვაროსნული სახელმწიფოს — ანტიოქიის მთავარი ბოემუნდ ტარენტელი იმპერატორის ვასალად ეცნო თავი (1108). მისმა ნაყოფიერმა საშინაო და საგარეო მოღვაწეობამ ბიზანტიის სახელმწიფო რთული მდგომარეობიდან გამოიყვანა, განამტკიცა მისი ძლიერება. ა. I კ-ის მეფობა აღწერა მისმა ქალიშვილმა *ანა კომნენემ* „ალექსიადაში".

*წყარო*: Анна Комнина, Алексиада, пер. с греч., М., 1965.

*ლიტ.*: Успенский Ф. И., История Византийской империи, т. 3, М.—Л., 1948; Chalandon F., Essai sur le règne d' Alexis I Comnène, P., 1900.

*გ. გოზალიშვილი.*


მ. პ. ალექსეევი.

**ალექსი I კომნენოსი,** კომნიანოსი (1182 — 1. II. 1222), ტრაპიზონის იმპერატორი 1204—22, დიდი კომნენოსების დინასტიის ფუძემდებელი, ბიზანტიის იმპ. *ანდრონიკე I-ის* შთამომავალი. ანდრონიკეს დაღუპვის შემდეგ (1185) ა. I კ. და მისი ძმა დავითი საქართველოში გახიზნეს. ყრმა უფლისწულები თამარის სამეფო კარზე აღიზარდნენ. 1204 მათ თამარ მეფის დახმარებით ხელთ იგდეს ძალაუფლება მცირე აზიის ზღვისპირა რ-ნში, სადაც ძველთაგანვე ქართველი ტომები ცხოვრობდნენ და რ-ის ცენტრიც ტრაპიზონი იყო. აქ მათ *ტრაპიზონის იმპერია* შექმნეს. დავითი ბრძოლაში დაიღუპა, ხოლო ა. I კ. სამეფოს შესანარჩუნებლად მთელი თავისი მეფობის მანძილზე ებრძოდა ნიკეის იმპერატორსა და იკონიის სულთანს და ამ ბრძოლაში თავისი სამეფოს ქართვ. მოსახლ. ეყრდნობოდა. იგი კარგი მებრძოლი და საზრიანი პოლიტიკოსი იყო. 1214 იძულებული გახდა სინოპე დაეთმო სულთნისთვის, მაგრამ ამის სანაცვლოდ თავისი ახალშექმნილი სამეფოს საერთო აღიარება მოიპოვა.

*ლიტ.*: გოზალიშვილი გ., ჯვაროსანთა IV ლაშქრობა და ბიზანტია, «თსუ შრომები», 1960, ტ. 87; Успенский Ф. И., Очерки из истории Трапезунтской империи, Л., 1929.

*გ. გოზალიშვილი.*


პ. ალექსეევი.

**ალექსი-მესხიშვილები,** მესხიშვილები, XVII—XIX სს. ქართული კულტურის მოღვაწე მწიგნობართა, კალიგრაფთა და მხატვართა გვარი. გადმოვიდნენ მესხეთიდან და თბილისში XVII ს. დამკვიდრდნენ. დაკავშირებული იყვნენ ანჩისხატის ეკლესიასთან. მღვდელი პეტრე მესხი (გ. 1680) ანჩისხატის კახდელაკი (მნათე) იყო; ანჩისხატის დეკანოზები იყვნენ მისი შვილი, მხატვარი გრიგოლი და გრიგოლის ვაჟი ალექსი— XVIII ს. შუა ხანის მოღვაწე, გამოჩენილი კალიგრაფი, ქართვ. კალიგრაფთა სახელგანთქმული დინასტიის დამფუძნებელი (მესხიშვილების გვარი მის შემდეგ იწოდება ალექსი-მესხიშვილად). ალექსი ქართ. ნუსხური ხელნაწერი წიგნის ერთერთი საუკეთესო ოსტატი იყო, წერდა მხედრულითაც, გადაწერილი აქვს საერო და სას. შინაარსის მრავალი ათეული წიგნი, რ-თაგან ზოგი დასურათებულია. საერო და სას. წიგნები აქვს გადაწერილი მხედრულად და ნუსხურად აგრეთვე წერის შესანიშნავ ოსტატს სოლომონ ალექსის ძეს (1742—1808). საგანგებოდ აღსანიშნავია დავით ალექსის ძის მოღვაწეობა (იხ. *დავით რექტორი*). მწერალი, მთარგმნელი და კალიგრაფი იყო ქვათახევის მონასტრის არქიმანდრიტი ტარასი სოლომონის ძე (1793—1824).


ვ. ალექსენკო.

ა.-მ-ების გადაწერილ-გაფორმებული წიგნები ორგანულად უკავშირდება ძვ. ქართ. ხელნაწერი წიგნის ტრადიციებს. გაფორმებისათვის ისინი იყენებდნენ დიდი ხნის შემუშავებულ ხერხებს (თავსართები და ბოლოსართები, საზედაო ასოები,



ვ. ს. ალექსი–მესხიშვილი.

სინგურის სტრიქონები ტექსტში და სხვ.). ალექსის განსაკუთრებით უყვარდა ჩართული წერა დიდი, დეკორ. მთავრული ასოებით, ორნამენტული მოტივები.

ა.-მ-ების გადაწერილ წიგნთა უმრავლესობა საქ. სსრ მეცნ. აკად. ხელნაწერთა ინ-ტში ინახება.

**ალექსი-მესხიშვილი** ბარბარე ვლადიმერის ასული (დ. 1. II. 1898, თბილისი), ქართველი საბჭ. მსახიობი, საქ. სსრ დამს. არტ. (1943). ლადო მესხიშვილის ქალიშვილი. მოსკ. მცირე თეატრთან არსებული დრამ. კურსების დამთავრების შემდეგ 1916—41 მოღვაწეობდა მოსკ., კიევის, ხარკოვისა და სხვ. თეატრებში, 1942—44 თბილისის გრიბოედოვის სახ. თეატრში ასრულებდა კომედიურ და მოზარდი ბიჭუნების როლებს. აღსანიშნავია მისი დონ ხილი და მართა (ტირსო დე-მოლინას „დონ ხილ-მწვანეშარვლიანი“ და „ღვთისმოსავი მართა“), პაისკეტი (პინეროს „სახიფათო ასაკი“), მირანდოლინა (გოლდონის „სასტუმროს დიასახლისი“), ტუგინა (ა. ოსტროვსკის „უკანასკნელი მსხვერპლი“).

ა.-მ. თვითონვე ასრულებდა მთავარ როლებს. 1906—10, 1915—20 ლადო მესხიშვილი რუსულ სცენაზე მოღვაწეობდა (1907 მოსკ. სამხატვრო თეატრში). 1910—14 იგი სათავეში ედგა თბილ., 1914—15— ქუთაისის თეატრებს. ა.-მ-ის გმირები ებრძოდნენ უსამართლობას, ექომაგებოდნენ ჩაგრულებს, ილვწოდნენ კაცობრიობის ნათელი მომავლისათვის. ამ გმირებს იგი წარმოსახავდა რომანტ. მგზნებარებით, პოეტური აღმაფრენით. მისი უმნიშვნელოვანესი როლებია: ლევან ხიმშიაშვილი (ერისთავის „სამშობლო“), გაიოზ ფალავა (გუნიას „და-ძმა“), სულეიმანი (სუმბათაშვილის „ღალატი“), ჰამლეტი (შექსპირის „ჰამლეტი“), ურიელ აკოსტა (გუცკოვის „ურიელ აკოსტა“), კეისარი (შექსპირის „იულიუს კეისარი“), ფრანც და კარლ მოორები (შილერის „ყაჩაღები“), რუი ბლაზი (ჰიუგოს „რუი ბლაზი“). საინტერესოა ა.-მ-ის მიერ შექმნილი კომედიური და სახასიათო სახეებიც: რასპლუევი (სუხოვო-კობილინის „კრეჩინსკის ქორწინება“), გოროდნიჩი (გოგოლის „რევიზორი“) და სხვ. დადგმული აქვს 100-ზე მეტი პიესა, ქართ. სცენის მრავალი ოსტატი გამოზარდა. ა.-მ-მა ქართ. სცენისათვის არაერთი დრამ. ნაწარმოები თარგმნა. 1916—18 რუსეთში ყოფნის დროს გადაიღეს კინოფილმებში „მამები და შვილები“, „შურისძიების ღმერთი“ და სხვ. ა.-მ-ის სახელი აქვს მინიჭებული ქუთაისის დრამ. თეატრს (1940).

*ლიტ.*: ბურთიკაშვილი ა., ლადო მესხიშვილი, თბ., 1962; ზურაბიშვილი ი., ოთხი პორტრეტი, თბ., 1949; ნარიმანოვი ზ., ორი სეზონი მესხიშვილთან, თბ., 1957; ფაღავა ა., ლადო მესხიშვილი, თბ., 1957.





ვ. ს. ალექსი-მესხიშვილი როლებში (მარცხნიდან): ჰამლეტი— უ. შექსპირის «ჰამლეტი»; ედგარი — უ. შექსპირის «მეფე ლირი»; რასპლუევი — ა. სუხოვო-კობილინის «კრეჩინსკის ქორწინება»; კარლ მოორი—ფ. შილერის «ყაჩაღები».

**ალექსი-მესხიშვილი** ვლადიმერ სარდიონის ძე, ლადო მესხიშვილი [16 (28). II. 1857, თბილისი, — 24. XI. 1920, იქვე], ქართველი მსახიობი და რეჟისორი. რესპ. სახ. არტისტი (წოდება მიენიჭა გარდაცვალების შემდეგ, 1930). სწავლობდა თბილ. ერთ-ერთ კერძო პანსიონში, შემდეგ მოსკ. უნ-ტის სამედიცინო ფაკ-ტზე. ავადმყოფობის გამო უნ-ტი ვერ დაამთავრა, სამშობლოში დაბრუნდა და მასწავლებლად დაიწყო მუშაობა თელავის ქალთა სასწავლებელში. აქ სამ წელიწადს იმსახურა, პარალელურად მონაწილეობდა რუს სცენისმოყვარეთა სპექტაკლებში. 1881 შევიდა თბილ. ქართ. დრამ. დასში. 1887—90 კი რუსულ სცენაზე გამოდიოდა. 1890—96 ხელმძღვანელობდა თბილ., 1897—1906 — ქუთაისის ქართ. დრამ. დასებს. 1905 ა.-მ. მხარს უჭერდა სახალხო ბრძოლას, თვითონაც იბრძოდა ბარიკადებზე, მიტინგებზე რევ. ლექსებს კითხულობდა. ტირანიისა და სოც. უსამართლობის წინააღმდეგ პროტესტს გამოხატავდა მისი დადგმებიც: მონტის „გაიუს გრაკქუსი“ და ჰაუპტმანის „ფეიქრები“, რ-ებშიც



ვ. შ. ალექსი-მესხიშილი, კ. ნახუცრიშვილი. გ. ქურდიანი. მსუბუქი ავტომანქანების გარაჟი, 1970. თბილისი.

**ალექსი-მესხიშვილი** ვლადიმერ შალვას ძე [დ. 15(28). IX. 1915, თბილისი], საბჭ. არქიტექტორი, საქ. სსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1961). დაამთავრა საქართვ. ინდუსტრ. ინ-ტი (1939). 1955-იდან ეწევა პედ. მოღვაწეობას. მისი შემოქმედებისათვის დამახასიათებელია სისადავე, თანამედროვე ეროვნ. ფორმების ძიება. ძირითადი ნამუშევრებია: სანატორიუმი „იმერეთი“ წყალტუბოში (არქიტ. ლ. ჯანელიძესთან ერთად, 1948—57), საგარაკო სახლები წყნეთში (1956—62), სპორტის სასახლე თბილისში (არქიტ. ი. კასრაძესთან და ინჟ. დ. ქაჯაიასთან ერთად, 1961), რესტორანი „იორი“ თბილისის ზღვაზე (1962), დასასვენებელი სახლი ბიჭვინთაში (1962), გარაჟი თბილისში (1970), საქართვ. სას.-სამ. ინ-ტი (არქიტ. გ. გაბაშვილთან ერთად) და მეტროპოლიტენის ქვედა სადგ. „ლენინის მოედანი“ (ორივე თბილისში — 1967; რუსთაველის სახ. საქ. სსრ სახელმწ. პრემია, 1969), თბილ. ჭადრაკისა და ალპ. კლუბის შენობა (არქიტ. გ. ღუდუშაურთან ერთად; საქართვ. კომკავშირის პრემია; 1974). დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის“ ორდენით.

**ალექსი-მესხიშვილი** ნინო ვლადიმერის ასული (1896, თბილისი, — 16. V. 1956, მოსკოვი), დრამისა და ესტრადის ქართვ. საბჭ. მსახიობი, საქ. სსრ დამს. არტ. (1950). ლადო მესხიშვილის ქალიშვილი. 1914 მოსკოვში ერთდროულად დაამთავრა პედაგ. და დრამ. კურსები. ხშირად გამოდიოდა მამასთან ერთად ვოდევილებსა და ფარსებში. მოღვაწეობდა რუსეთში (1914—20, 1922—25), კიევში (1920—22) და თბილ. რუსთაველის სახ. თეატრში (1926—28). განასახიერა კარმენსიტას (ლიპსკეროვის „კარმენსიტა“), ქსენიას (ლავრენიოვის „რღვევა“) და სხვ. როლები. 1928—32 თბილ. ფილარმონიის ესტრადის მსახიობი იყო, ხოლო 1941—46 — კვლავ რუსთაველის თეატრის სცენაზე გამოდიოდა.

**ალექსი-მესხიშვილი** ნინო სარდიონის ასული (დ. 14. XI. 1900, პეტერბურგი), ქართ. საბჭ. მსახიობი. საქ. სსრ დამს. არტისტი (1941). 1922—24 სწავლობდა ა. ფაღავას დრამ. სტუდიაში. 1924 მსახიობად ჩაირიცხა რუსთაველის სახ. სახელმწ. თეატრში. ასრულებდა სახასიათო როლებს. მისი მთავარი ნამუშევრებია: მადამ სალი („პირველი ნაბიჯი“, გ. წერეთლის მოთხრობის მიხედვით), სოფია იგნატიევნა (ოსტროვსკის „ზოგჯერ ბრძენიც შეცდება“), სალი (ლავრენიოვის „ამერიკის ხმა“), დეიდა მარგარიტა (როსტანის „სირანო დე ბერჟერაკი“), რუთ მამლოკი (ვოლფის „პროფესორი მამლოკი“).

**ალექსი-მესხიშვილი** სარდიონ დიმიტრის ძე (1814—1863), ქართვ. კრიტიკოსი, მთარგმნელი, სამხედრო ექიმი. მსახიობ ლადო მესხიშვილის მამა. 1832—36 სწავლობდა სამედ.-ქირურგიული აკად. მოსკ. განყ-ბაში, რ-იც დაამთავრა ექიმისა და ვეტერინარის წოდებით. 1840-იდან მუშაობდა ექიმად თელავში, სიღნაღსა და თბილისში. 1848 წარდგენილი დისერტაციის საფუძველზე მიენიჭა შტაბ-დოქტორის წოდება. ა.-მ-ის კრიტ. წერილები და თარგმანები (როჟე დე ბოვარის, ჟ. ფ. მარმონტელის, ეჟენ სიუს თხზულებებისა) იბეჭდებოდა გაზ. „კავკასსა“ და ჟურნ. „ცისკარში“. ეკამათებოდა თერგდალეულებს, იცავდა „მამათა“ პოზიციებს. 1861 „ცისკარში“ გამოქვეყნებულ ა.-მ-ის წერილს („უსტარი ანტიკრიტიკული“) ი. ჭავჭავაძემ უპასუხა სტატიით „სარდიონ მესხიევის კრიტიკის გამო“.

*ლიტ.*: საქართველოს მედიცინის ისტორია, ტ. 4, თბ., 1960; ქართული ლიტერატურული კრიტიკის ისტორიისათვის (ქრესტომათია), [ტ.] 1, შედგ. ს. ხუციშვილის მიერ, თბ., 1954; ჭუმბურიძე ჯ., ქართული კრიტიკის ისტორია, [ტ.] 1, თბ., 1974.

*ს. ხუციშვილი. მ. შენგელია.*

**ალექსი-მესხიშვილი** შალვა ვლადიმერის ძე [26. IV(8. V). 1884, თელავი, — 18. VI. 1960, თბილისი], ქართვ. ადვოკატი და პოლიტ. მოღვაწე, ლადო მესხიშვილის ვაჟი. 1902—04 სწავლობდა ოდესის უნ-ტში, საიდანაც გარიცხეს სტუდენტთა რევ. მოძრაობაში მონაწილეობისათვის. 1909 დაამთავრა ხარკოვის უნ-ტის იურიდ. ფაკ-ტი. ადვოკატობა დაიწყო თბილისში 1910. ა.-მ. სოციალისტ-ფედერალისტთა პარტიის ერთ-ერთი ლიდერი იყო. 1918—19 იუსტიციის მინისტრის პოსტი ეკავა საქართვ. მენშევიკურ მთავრობაში და მხარს უჭერდა მთავრობის დასჯით პოლიტიკას. საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ ადვოკატურ საქმიანობას ეწეოდა, იყო საქ. სსრ ადვოკატთა კოლეგიის წევრი.

**ალექსი მიხეილის ძე** (19. III. 1629 — 29. I. 1676), რუსეთის მეფე (1645—76), *მიხეილ თედორეს ძე* რომანოვის შვილი. წოდებრივ-წარმომადგენლობითი ორგანოების შესუსტებით ხელს უწყობდა აბსოლუტიზმის განმტკიცებას (მისი მეფობის დროს საგრძნობლად დაეცა ბოიართა სათათბიროს როლი, შეწყდა საერო კრებე-

ბის საქმიანობა, დაკმაყოფილდა თავადაზნაურობის ძირითადი მოთხოვნები, მაგ., მებატონეს შეეძლო განუსაზღვრელი ვადის განმავლობაში ეძებნა გაქცეული ყმა), რუსი ვაჭრების სასარგებლოდ ზღუდავდა უცხო კაპიტალის მოძალებას. ამ მიზნებს ემსახურებოდა 1649 „სჯულდება“, საიდუმლო საქმეთა „პრიკაზის“ შექმნა (1654—76), ახალი სავაჭრო და საბაჟო წესდებები და ა. შ.; ა. მ. იცავდა ეკლესიაზე სამეფო ხელისუფლების უზენაესობის პრინციპს და ამ ნიადაგზე მწვავე უთანხმოება ჰქონდა პატრიარქ *ნიკონთან*. საგარეო პოლიტიკაში მისი უდიდესი წარმატება იყო უკრაინის შეერთება რუსეთთან (1654) და პოლონეთთან ომის (1654—67) შედეგად სმოლენსკის, ჩერნიგოვის და სხვა ძველი რუსული ქალაქების დაბრუნება. შვეციასთან მისი ომი (1656—58) ბალტიისპირეთში გასასვლელის მოსაპოვებლად უშედეგოდ დასრულდა. რუსეთის სამხრ. საზღვრების უსაფრთხოებისათვის ა. მ. წარმატებით ებრძოდა ოსმალეთსა და ყირიმის სახანოს. მასთან ახლო ურთიერთობა ჰქონდათ კახეთის მეფე თეიმურაზ I-ს და იმერეთის მეფე ალექსანდრე III-ს. თითქმის 15 წელი დაყო მის კარზე ბატონიშვილმა ერეკლე დავითის ძემ (ერეკლე I). ა. მ-ის დროს რუსეთის მფარველობა მიიღეს იმერეთმა და თუშ-ფშავ-ხევსურეთმა.

ბურჟ. ისტორიკოსები უსაფუძვლოდ უწოდებდნენ ა. მ-ს „უმშვიდესს“. მის დროს გამძაფრდა კლასობრივი ბრძოლა (ქალაქების აჯანყებები, *გლეხთა ომი სტეფანე რაზინის ხელმძღვანელობით 1670—71*). ა. მ-ის მეფობაში რუსეთის სამეფო კარზე შეიქმნა პირველი რუს. თეატრი (1672).

*ლიტ.*: Заозерский А. И., Царская вотчина XVII в., 2 изд., М., 1937; История СССР. С древнейших времен до наших дней, т. 3, М., 1967.

**ალექსინი,** ქალაქი რსფსრ ტულის ოლქში, ალექსინის რ-ნის ცენტრი. გაშენებულია მდ. ოკის ნაპირებზე, ტულიდან 65 *კმ*. ნავმისადგომი, რკინიგზის სადგ. კალუგა — ტულის ხაზზე. 64 ათ. მცხ. (1974). არმატურის ქ-ნა, ქიმ. კომბინატი, მუყაოს ფ-კა; საშენ მასალათა წარმოება. ქიმ.-ტექნოლ. და ჰიდრომეტეოროლ. ტექნიკუმები. ა-ის ფიჭვნარით შემოსილ მიდამოებში აგებულია დასასვენებელი სახლები და სანატორიუმები. პირველად მოიხსენიება XIII ს. დასაწყისში.

**ალექსი პეტრეს ძე** (18. II. 1690—26. VI. 1718), პეტრე I-ის უფროსი ვაჟი. 8 წლამდე იზრდებოდა დედასთან, ე. ლოპუხინასთან, პეტრე I-ის მიმართ მტრულად განწყობილ გარემოცვაში. სძულდა მამა და ეშინოდა მისი. 1705—06 უფლისწულის ირგვლივ თავი მოიყარა პეტრე I-ის რეფორმების მოწინააღმდეგე სამღვდელოთა და ბოიართა რეაქციულმა ოპოზიციამ. 1716 ა. პ. ავსტრიაში გაექცა მამის რისხვას, მაგრამ პეტრემ შეძლო რუსეთში დაებრუნებინა და ჩამოსვლისთანავე, 1718 იანვ. დააპატიმრა, აიძულა უარი ეთქვა ტახტის მემკვიდრეობაზე და დაესახელებინა თანამოაზრენი. უმაღლესმა სასამართლომ 1718 წ. 24 ივნ. ა. პ-ს სიკვდილი მიუსაჯა. გავრცელებულია ვერსია, თითქოს იგი მამის ბრძანებით მოახრჩვეს პეტრე-პავლეს ციხეში.

**ალექსისი** (Alexis) ჟაკ სტეფენ (22. IV. 1922, გონაივი, — IV. 1961, პორტ-ო-პრენსი), ჰაიტიელი მწერალი; ჰაიტიელ კომუნისტთა გაერთიანებული პარტიის დამფუძნებელი (1959). მოკლეს პატიმრობაში. წერდა ფრანგულ ენაზე. ა-ის ლიტ. მრწამსია ფოლკლორული კოლორიტითა და რომანტიკული მგზნებარებით შეზავებული „სოციალური რეალიზმი“. მოითხოვდა ჰაიტიურ რომანში ე. წ „ჯადოსნური“, „ზღაპრული“ რეალიზმის დაფუძნებას. ა-ის რომანები „კეთილი გენერალი მზე“ (1955), „მუსიკოსი ძმები“ (1957), „თვალის დახამხამებაში“ (1959) და ზღაპრების კრ. „რომანსერო ვარსკვლავების შუქზე“ (1960) ჰაიტიელი გლეხების, მუშების, რევოლუციონერთა ცხოვრებას ასახავს.

**ალექსის რაველინი,** სიმაგრე პეტერბურგში, პეტრე-პავლეს ციხის დას. ზღუდის უკან, რ-იც XVIII ს. 30-იან წწ. პაპამისის მეფე ალექსი მიხეილის ძის პატივსაცემად აგო დედოფალმა ანა ივანეს ასულმა. 1797 პავლე I-ის ბრძანებით ა. რ-ის გალავნის გარეთ აშენდა განმარტოებული პატიმრობისათვის განკუთვნილი უმკაცრესი რეჟიმის საიდუმლო პოლიტ. საპყრობილე. სხვადასხვა დროს ა. რ-ის ტუსაღები იყვნენ დეკაბრისტები — პ. პესტელი, კ. რილეევი, პ. კახოვსკი და სხვ.; პეტრაშეველები — მ. პეტრაშევსკი, თ. დოსტოევსკი და სხვ.; ნ. ჩერნიშევსკი, რ-მაც აქ დაწერა რომანი „რა ვაკეთოთ?“; ნაროდოვოლცები — ა. მიხაილოვი, ნ. მოროზოვი, მ. ფროლენკო და სხვები. 1884 საპყრობილე გაუქმდა, 1895 კი ა. რ-ის შენობაც დაანგრიეს.

**ალექსიშვილი** ოთარ იასონის ძე (30. III. 1914, თბილისი, — 6. IX. 1974, იქვე), ქართველი საბჭ. რეჟისორი, საქ. სსრ სახ. არტ. (1970). 1934 დაამთავრა მოსკოვის ლუნაჩარსკის სახ. თეატრ. ხელოვნების ინ-ტის სარეჟისორო ფაკ-ტი. 1934—40 მუშაობდა მოსკოვის მეიერხოლდის სახ. და გორკის სახ. სამხატვრო თეატრებში რეჟისორ-სტაჟიორად, 1940—72 — დამდგმელ რეჟისორად საქართვ. სხვადასხვა თეატრში, ხოლო 1972-იდან იყო თბილ. ტელესტუდიის რეჟისორი. ა-ის მნიშვნელოვანი დადგმებია: გ. ხუხაშვილის „ცხოვრება კაცისა“, ვ. შალიკაშვილის „უნიადაგონი“, ვ. ვიშნევსკის „ოპტიმისტური ტრაგედია“, ბ. ლავრენიოვის „რღვევა“, ნ. ვირტას „თვალუწვდენელი სივრცეები“ და სხვ.

**ალექსიშვილ-მესხიშვილი** დავით, იხ. *დავით რექტორი*.

**ალექსიძე** (ნამდვ. გვარი სონღულაშვილი) ალექსანდრე გიორგის ძე (1874, თბილისი, — 27. XII. 1934, იქვე), პირველი ქართველი პროფესიონალი მოცეკვავე. 1895 პარიზში, რუსულ ეთნოგრ. გამოფენაზე ქართ. ცეკვების შესრულებისათვის ოქროს დიდი მედლით დააჯილდოვეს. 1896—1924 იყო თბილ. საოპერო თეატრის მოცეკვავე. 1902 თბილისში დააარსა ქართული ცეკვის პირველი სტუდია, რ-საც სათავეში ედგა 1934-მდე. მისი მოწაფეები იყვნენ ი. სუხიშვილი, მ. სულხანიშვილი, ა. ჩიხლაძე, რ. ჭოხონელიძე და სხვ.

*ლიტ.*: გვარამაძე ლ., მთაწმინდელი მოცეკვავე, «საბჭოთა ხელოვნება», 1962, № 2. *ლ. გვარამაძე.*

**ალექსიძე** დიმიტრი ალექსანდრეს ძე [დ. 23. II (8. III). 1910, თბილისი], ქართველი საბჭ. რეჟისორი, პედაგოგი და თეატრალური მოღვაწე. საქ. სსრ სახ. არტ. (1955) და უკრ. სსრ სახ. არტ. (1969). შევჩენკოს სახ. პრემიის ლაურეატი (1970). საქართვ. თეატრალური საზ-ბის თავ-რე (1973-იდან). სკკპ წევრი 1954-იდან. დაამთავრა თბილისის საცდელ-საჩვენებელი შრომის სკოლა და ქორეოგრაფიული სასწავლებელი, 1934 — მოსკ. ა. ლუნაჩარსკის სახ. თეატრ. ხელოვნ. ინ-ტი. 1935-იდან იყო რუსთაველის სახ. თეატრის დამდგმელი რეჟისორი (1959—64 მთავარი რეჟისორი). მისი დადგმებიდან აღსანიშნავია გმირულ-რომანტ. სპექტაკლები: გ. მდივნის „ალკაზარი“ (1935) და „სამშობლო“ (1936), ს. მთვარაძის „გზაჯვარედინზე“ (1938), ს. ვოლფის „პროფესორი მამლოკი“ (1941); გარდა ამისა, გონებამახვილური, სიცოცხლითა და ხალისით სავსე კომედიური სპექტაკლები: სკრიბის „ჭიქა წყალი“ (1941), ლოპე დე ვეგას „სხვისთვის სულელი, თავისთვის ჭკვიანი“ (1942), ს. გოლდონის „საპატარძლო აფიშით“ (1943), მ. სუნდუკიანის „პეპო“ (1951), დიუმანუასა და დენერის „დონ სეზარ დე ბაზანი“ (1953), პ. კაკაბაძის „ყვარყვარე თუთაბერი“ (1958); დრამები და ტრაგედიები, რ-ებშიც ერთმანეთს ერწყმის მაღალი გრძნობა, ფსიქოლოგიზმი და ინტელექტი — მ. მრევლიშვილის „ბარათაშვილი“, ი. მოსაშვილის „მისი ვარსკვლავი“, მ. გორკის „ვასა ჟელეზნოვა“, ა. პოპოვის „ოჯახი“ და სხვ. ა-ისათვის საეტაპო სპექტაკლად იქცა სოფოკლეს „ოიდიპოს მეფე“ (1955) — ფართო განზოგადების, ჭეშმარიტად ტრაგედიული სპექტაკლი. 1959 დადგა დ. გაჩეჩილაძის „ბახტრიონი“ (ვაჟა-ფშაველას მოტივების მიხედვით). 1964—70 ა. კიევში მოღვაწეობდა. ფრანკოს სახ. აკად. თეატრში დადგა სოფოკლეს „ანტიგონე“ (1965) და კულიშის „პათეტიკური სონატა“ (1966). 1967 დაინიშნა ლესია უკრაინკას სახ. კიევის რუსული თეატრის მთავარ რეჟისორად, სადაც დადგა ბ. ლავრენიოვის „რღვევა“ და ს. გოლდონის „საპატარძლო აფიშით“. 1968-იდან ა. ფრანკოს სახ. აკადემიური თეატრის მთავარი რეჟისორია. 1970 იგი თბილისს დაბრუნდა და მარჯანიშვილის სახ. თეატრში დაიწყო მუშაობა, სადაც დადგა შილერის „დონ კარლოსი“ (1970), კორნეიჩუკის „ხსოვნა გულისა“ (1971), სოფოკლეს „ანტიგონე“ (1972), გოგოლის „ქორწინება“ (1972), ოსტროვსკის „ტალანტები და თაყვანისმცემლები“ (1973). ა. ეწევა პედ. მოღვაწეობას. 1939—64 და 1970-იდან დღემდე იგი თბილ. რუსთაველის სახ. თეატრ. ინ-ტის რეჟისურისა და აქტიორული ოსტატობის კათედრის გამგეა, 1950—51 იყო ინ-ტის დირექტორი, ხოლო 1966-იდან — კიევის თეატრ. ინ-ტის პროფესორი და თეატრ. სტუდიის ხელმძღვანელი. დაწერილი აქვს წიგნები: „მსახიობის აღზრდის საკითხისათვის“ (1956), „რეჟისორის მუშაობა სპექტაკლზე“ (1961). დაჯილდოებულია ლენინის ორდენითა და სამი სხვა ორდენით. *ნ. გურაბანიძე.*

**ალექსიძე** ირინე ალექსანდრეს ასული (დ. 21. I. 1914, თბილისი), ბალეტის ქართველი საბჭ. მსახიობი. საქ. სსრ სახ. არტისტი (1960). დაამთავრა მ. პერინის საბალეტო სტუდია (1930, თბილისი), მოსკოვის ქორეოგრაფიული სასწავლებელი (1939), თსუ ფილოლ. ფაკ-ტი (1941). 1944—61 თბილ. ოპერისა და ბალეტის თეატრის წამყვანი სოლისტი იყო. ა-ის შესრულებას ახასიათებდა დამაჯერებლობა, დრამ. სიმძაფრე, ემოციურობა. როლები: ჯავარა (თორაძის „გორდა“, სახელმწ. პრემია; 1951), ნიავი (კილაძის „სინათლე“), მანიჟე (ბალანჩივაძის „მთების გული“), ზოია რუხაძე (თორაძის „მშვიდობისათვის“) და სხვ. დაჯილდოებულია ორი ორდენითა და მედლით. *ლ. გვარამაძე.*

**ალექსიძე** ნელი ალექსანდრეს ასული (დ. 12. XII. 1921, თბილისი), ქართველი საბჭ. მოქანდაკე, საქ. სსრ დამს. მხატვარი (1967). დაამთავრა თბილ. სამხატვრო აკად. (1949), უმთავრესად მუშაობს დაზგური ქანდაკების დარგში. ა-ის ძერწვის რეალისტური მანერა სადა და გამომსახველია. მისი მნიშვნელოვანი ნამუშევრებია: „ცეკვა ქართული“ (1951, თაბაშირი), „მოცეკვავე ქალი დაირით“ (1953, ფაიანსი), აკად. ნ. ყიფშიძის პორტრეტი (1952, მარმარილო; ყველა საქ. სსრ ხელოვნ. სახელმწ. მუზეუმი), „მედიცინის და“ (1964, თაბაშირი), გენ.-მ. ე. კობერიძის პორტრეტი (1965, მარმარილო; ორივე საქ. სსრ სახელმწ. გალერეა), ი. გრიშაშვილის პორტრეტი (1966, ბრინჯაო, მთაწმინდის პანთეონი).

**ალექსიძე** ნიკოლოზ ესტატეს ძე [15(28). 12. 1900, სოფ. წრომი, ახლანდ. ხაშურის


ვ. შ. ალექსი-მესხიშვილი.


ო. ალექსიშვილი.


დ. ალექსიძე.


ი. ალექსიძე.



ალვის ხე.

რ-ნი, — 14. II. 1970, თბილისი], ქართველი საბჭ. ენტომოლოგი, სოფ. მეურნ. მეცნ. დოქტორი (1942), საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1962). დაამთავრა თსუ-ის აგრონომიული ფაკ-ტი (1925), 1935-იდან მუშაობდა საქ. სსრ სოფ. მეურნ. სამინისტროს მებაღეობის, მევენახეობისა და მეღვინეობის სამეცნ.-კვლ. ინ-ტში მცენარეთა დაცვის განყ-ბის გამგედ. გამოიკვლია ვაზის, ბოსტნისა და ბაღჩეული კულტურების მავნებელთა ბიოეკოლ. საკითხები, შეიმუშავა მათ წინააღმდეგ ბრძოლის ღონისძიებები. დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის" ორდენითა და მედლებით.

*თხზ.*: ვაზის უმთავრესი მავნებლები და მათთან ბრძოლა, თბ., 1953. *გ. თოდუა.*

**ალეში** (Aleš) მიკოლაშ (18. XI. 1852, სოფ. მიროტიცე, სამხრ. ჩეხია, — 10. VII. 1913, პრაღა), ჩეხი ფერმწერი და გრაფიკოსი. სწავლობდა პრაღის სამხატვრო აკადემიაში (1869—75). თავდაპირველად ისტორ. ჟანრში მუშაობდა, ქმნიდა კომპოზიციებს ხალხ. ლეგენდების თემებზეც. ცნობილია როგორც ხალხ. სიმღერების ილუსტრატორი. 1880 — 81 პრაღის ეროვნ. თეატრის ფოიეს მოსახატავად შექმნა ციკლი „სამშობლო". ა-ის შემოქმედებისათვის დამახასიათებელია პატრიოტიზმი და დემოკრატიულობა.

**ალეჩის მყინვარი** (Aletschgletscher), უდიდესი მყინვარი ალპებში (შვეიცარია). ფართ. 115 *კმ*² (სხვა მონაცემებით— 169 *კმ*²), სიგრძე 26,8 *კმ*. ეშვება 1450 *მ* სიმაღლეზე.



ალეჩის მყინვარი.

**ალთაი**

სამხრეთ ალთაის ქედები
- თარბაღათაი
- სარიმ-საქთი
- ნარიმი
- ქურჩუმი
- აზუთაუ

აღმოსავლეთ ალთაის ქედები
- საილიუგემი
- ჩიხაჩოვისა
- შაფშალი
- ჩულიშმანი
- კურაი აიყულაქი

ცენტრალური ალთაის ქედები

ჩრდილოეთის მთაგრეხილის ქედები
- ჩრდილოეთი ჩუ
- თერექთი
- ყორღონი
- ტიგირეცი
- კოლივანი

სამხრეთის მთაგრეხილის ქედები
- სამხრეთი ჩუ
- კათუნი
- ხოლზუნი

---

**ალვანი,** ა ლ ო ნ ი, ქართული საისტორიო წყაროების მიხედვით—ველი კახეთში (ახლანდ. ახმეტის რ-ნში). XVI ს. შუა წწ-ში კახეთის მეფე ლევანმა ა-ის ველი თუშებს უწყალობა საზამთრო საძოვრებად. თეიმურაზ II-ისა და ერეკლე II-ის მიერ თუშებისათვის 1757 ნაბოძები სიგელიდან ირკვევა, რომ იმხანად ველს მხოლოდ საძოვრებად იყენებდნენ. თუშების მუდმივ საცხოვრებელ ადგილად იგი XIX ს. დასაწყისიდან გადაიქცა. იმ დროს გაჩნდა სოფ. ალვანიც (ახლანდ. *ზემო ალვანი*, *ქვემო ალვანი*).

**ალვარადო მონსონი** (Alvarado Monzon) ბერნარდო (დ. 8. XI. 1925, ქ. გვატემალა), გვატემალის კომუნისტური მოძრაობის თვალსაჩინო მოღვაწე, იურისტი. დაიბადა ადვოკატის ოჯახში. აქტიურად მონაწილეობდა სტუდენტთა მოძრაობაში. 1949 აირჩიეს გვატემალის შრომის პარტიის (გშპ) ცკ და ცკ. პოლიტ. კომისიის წევრად. 1949—54 იყო გშპ-ის მდივანი. 1954 აირჩიეს გშპ-ის ცკ გენ. მდივნად. 1955 დააპატიმრეს, მაგრამ საზოგადოებრიობის პროტესტის გამო 1956 გაათავისუფლეს და ჰონდურასში გადაასახლეს. ა. სამშობლოში არალეგალურად დაბრუნდა. 1963 სექტ. კვლავ დააპატიმრეს და აწამეს, მის დასაცავად გაჩაღებული კამპანიის შედეგად გაათავისუფლეს, მაგრამ მალე ისევ გაასახლეს გვატემალიდან.

**ალვარეს დე კასტრო** (Alvarez de Castro) მარიანო (1749—1810), ესპ. გენერალი. ესპ. დამოუკიდებლობისათვის ომის (1808—14) გმირი. სარდლობდა ციხესიმაგრე ჟერონის (ჩრდ. კატალონია) გარნიზონს, რ-იც 9 თვე უმკლავდებოდა ფრანგების ჭარბ ძალებს. ჟერონის დაცემის შემდეგ უარი განაცხადა ხელი მოეწერა კაპიტულაციის აქტზე, დააპატიმრეს და ციხეში გარდაიცვალა.

**ალვარეს დელ ვაიო** (Alvarez del Vayo) ხულიო (დ. 9. XI. 1891, მადრიდი), ესპ. პოლიტ. მოღვაწე, პუბლიცისტი და დიპლომატი. 1931 აირჩიეს *კორტესში* ესპ. სოციალ. მუშათა პარტიისაგან. 1931—33 იყო ესპ. ელჩი მექსიკაში, 1934-იდან სოციალისტების მემარცხენე ფრთის ერთ-ერთი ლიდერი, ხოლო ესპ. ხალხის 1936—39 ეროვნ.-რევ. ომის დროს — საგარეო საქმეთა მინისტრი (1936 სექტ. — 1937 მაისი; 1938 აპრ. — 1939) და მთავარი სამხ. კომისარიატის ხელმძღვანელი (1936 ოქტ. — 1937 ნოემბ.). 1939-იდან ემიგრაციაშია.

**ალვარესი** (Alvarez) ლუის (დ. 13. VI. 1911, სან-ფრანცისკო), ამერიკელი ფიზიკოსი. დაამთავრა ჩიკაგოს უნ-ტი (1932). 1945-იდან კალიფორნიის უნ-ტის პროფესორია. 1940—43 მუშაობდა მასაჩუსეტსის ტექნოლ. ინ-ტში, 1944—45 — ლოს-ალამოსის ლაბორატორიაში. ა-ის მეცნ. შრომები რადიოლოკაციის საკითხებს, ამჩქარებელი ტექ. და ელემენტარული ნაწილაკების ფიზიკას შეეხება. მისი ხელმძღვანელობით ბერკლიში აიგო პირველი დიდი ბუშტოვანი კამერა და დრეიფის მილაკებიანი წრფივი ამჩქარებელი. ელემენტარული ნაწილაკების ფიზ. დარგში გამოკვლევებისათვის ა-ს მიენიჭა ნობელის პრემია (1968).

**ალვარო** (Alvaro) კორადო (15. IV. 1895, სან-ლუკა, — 11. VI. 1956, რომი), იტალიელი მწერალი. ლექსთა პირველი კრებული „ხაკისფერი პოეზია" (1917) მსოფლიო ომში პირადად განცდილის მხატვრული ასახვაა. 20-იან წწ. გამოაქვეყნა პირველი მოთხრობები და პიესა „სოფელი და ქალაქი". სახელი გაუთქვა მოთხრობამ „ასპრომონტელები" (1930), რ-შიც მაღალი მხატვრული ოსტატობით და დიდი სიმართლით გადმოსცა მშობლიური კალაბრიის სოფლის ცხოვრება. შემდგომ ა-ს შემოქმედებაში შეიმჩნევა მძაფრი გატაცება ფსიქოლოგიზმით, რასაც პრუსტის გავლენით ხსნიან (ტრილოგია „ხანმოკლე სიჭაბუკე", 1946; „მასტრანჯელინა", „ყოველივე ეს იყო" — გამოქვეყნდა ა-ს გარდაცვალების შემდეგ). ა-ს მთელი შემოქმედება, კერძოდ, მისი დღიურები — „თითქმის მთელი ცხოვრება" (მოიცავს 1927—47; გამოიცა 1954, „ვიარეჯოს პრემია") და „უკანასკნელი დღიური" (მოიცავს 1948—56, გამოიცა 1959) — გამსჭვალულია ფაშიზმის, ძალმომრეობის, სოც. უსამართლობის სიძულვილითა და დიდი ჰუმანიზმით. 1955 გამოვიდა ა-ს კრ. „75 მოთხრობა", სადაც მისი ყველა მოთხრობაა შესული. იგი ავტორია აგრეთვე რამდენიმე პიესისა.

**ალვეარი** (Alvear) კარლოს მარია (1789 — 3. XI. 1852), არგენტინელი პოლიტიკური და სამხედრო მოღვაწე დამოუკიდებლობისათვის ომის პერიოდში, გენერალი. 1806—11 მსახურობდა ესპ. სამეფო ჯარში, 1808—14 მონაწილეობდა ესპ. ხალხის ომში ფრანგი დამპყრობლების წინააღმდეგ. 1812 დაბრუნდა ბუენოს-აირესში და ჩაება არგენტ. პატრიოტთა განმათ. ბრძოლაში. 1813 იყო ლა-პლატის პროვინციების გენ. საკონსტიტუციო ასამბლეის თავ-რე. 1814 სათავეში ჩაუდგა ბუენოს-აირესელ პატრიოტებს და მონტევიდეოში ესპანელებს კაპიტულაცია გამოაცხადებინა. 1815 აირჩიეს ლა-პლატის პროვინციების მთავარმართებლად. მაგრამ მისი ხელისუფლება მალე დაეცა. ამის მიზეზი იყო ა-ის სწრაფვა დიქტატურისაკენ და ინგლისზე ორიენტაცია. 1815 ა. საზღვარგარეთ გაიქცა. ბუენოს-აირესში დაბრუნდა 1821 ამნისტიის შემდეგ. 1824, 1838 იყო არგენტინის დესპანი აშშ-ში, 1826 — სამხ. და საზღვაო მინისტრი და არგენტ. არმიის მთავარსარდალი. გარდაიცვალა აშშ-ში.

**ალვეოლა** (ლათ. Alveolus — ბუშტულა, ღრმული), 1. ბუშტუკოვანი (ალვეოლური) ჯირკვლების ბოლო, სეკრეტის გამომყოფი ნაწილი: 2. ფილტვის ბრონქიოლების დაბოლოება, ეპითელიუმური უჯრედებით ამოფენილი და სისხლის კაპილარებით დაფარული ბუშტუკი, სადაც ხდება აირცვლა; 3. ყბის ძვლებში — ფოსო, რ-შიც კბილის ფესვი ზის.

**ალვეოლარული თანხმოვნები,** სამეტყველო ბგერები, რ-ებიც წარმოიქმნება ზედა საჭრელი კბილების ნუნებთან (ალვეოლებთან) ენის მიბჯენის ან მიახლოების ადგილას. ენის მიბჯენით წარმოიქმნება ხშული (ჯ, ჩ, ჭ), ხოლო მიახლოებით — ნაპრალოვანი (ჟ, შ) თანხმოვნები.

**ალვეოლური ჰაერი,** ამოსუნთქვის შემდეგ ფილტვის ალვეოლებში დარჩენილი აირების (უმთავრესად ჟანგბადის, ნახშირორჟანგის, აზოტისა და წყლის ორთქლის) ნარევი. მის შედგენილობაზეა დამოკიდებული ფილტვის კაპილარების სისხლში ჟანგბადის გადასვლა, იქიდან ნახშირორჟანგის გამოყოფა (იხ. *აირცვლა*) და სუნთქვის რეგულაცია. ატმოსფერულ ჰაერთან შედარებით ა. ჰ-ში ჟანგბადის რაოდენობა ნაკლებია, ნახშირორჟანგისა — მეტი. ადამიანის ა. ჰ. 14—15% ჟანგბადსა და 5—5,5% ნახშირორჟანგს შეიცავს. ჩასუნთქულ ჰაერში ჟანგბადის უკმარობისა და ზოგიერთი ავადმყოფური მდგომარეობის დროს იცვლება ა. ჰ-ის შედგენილობა, რამაც შეიძლება გამოიწვიოს *ჰიპოქსია*.

**ალვის ხე** (Populus italica-P. pyramidalis), ფოთოლმცვივანი, ორსახლიანი ხე ტირიფისებრთა ოჯახისა. იზრდება 40 *მ*-მდე, აქვს ვიწრო პირამიდული ვარჯი, დაშაშრული, მუქი მონაცრისფრო ქერქი. ყვავის მარტ-აპრილში, ნაყოფი კი მაისში მწიფდება. მდედრობითი ხეები იშვიათია და ამიტომ კალმით ამრავლებენ. საკმაოდ ყინვაგამძლეა და სწრაფმზარდი. 60—70 წლის ხე წვერხმელობას იწყებს. გალიავებული დრეკადი ვარჯი ქარს ადვილად ატარებს და ირწევა. ა. ხის სამშობლოდ ავღანეთსა და შუა აზიას თვლიან. კულტივირებულია კავკასიაში. კარგი სახეივნო ჯიშია; ქარსაფრებში ფოთლოვან ჯიშებს შორის საუკეთესოა თავისი საროტანის გამო. 15—20 წლისა უკვე საშენ მასალას იძლევა. მის მსუბუქ, სიმშრალეში გამძლე მერქანს ქაღალდის წარმოებაში იყენებენ. *ვ. მირზაშვილი.*

**ალზი,** ა ლ შ ე (Alzi, Alše), ხეთურ, ასურულ და ურარტულ წყაროებში მოხსენიებული ქვეყანა ტიგრის ზემო დინების რ-ნში. მისი სახელი შემონახულია ძველი სომხ. ოლქის ალზნიკ, არზნიკ, არზანენ-ის სახელწოდებაში. ძვ. წ XII ს. შუა ხანებში ა. დაიპყრეს *მუშქებმა*. მოგვიანებით მას ლაშქრავდნენ ასურელნი და ურარტელნი.

*ლიტ.*: Меликишвили Г. А., Древневосточные материалы по истории народов Закавказья, ч. 1 — Наири-Урарту. Тб., 1954; მ ი ს ი ვ ე, Урартские клинообразные надписи, М., 1960. *გ. გიორგაძე.*

**ალთაელები** (1922 — 48 ო ი რ ო თ ე ბ ი ც ეწოდებოდათ), რსფსრ ალთაის მხარის მთიანი ალთაის აო-ში მცხოვრ. ხალხი. წარსულში მთიანი ალთაისა და კუზნეცკის ალათაუს თურქულენოვან ტომთა ჯგუფის კრებითი სახელწოდება. რაოდ. 55 ათ. (1970). ლაპარაკობენ *ალთაურ ენაზე*. ეთნოგრაფიულად იყოფიან ორ ჯგუფად — სამხრ. და ჩრდ. ა-ად. სამხრ. ა-ს (XVII—XIX სს-ში მათ თეთრი ალთაელი,




იხ. ანატომია. (I) ა დ ა მ ი ა ნ ი ს ჩ ო ნ ჩ ხ ი და ს ა ხ ს რ ე ბ ი (წინა ხედი): **1.** ქალა. **2.** მხარის სახსარი. **3.** მხარის ძვალი. **4.** იდაყვის სახსარი. **5.** მენჯი. **6.** მენჯ-ბარძაყის სახსარი. **7.** ბარძაყი. **8.** მუხლის სახსარი. **9.** ტერფი. **10.** დიდი წვივის ძვალი. **11.** მცირე წვივის ძვალი. **12.** კვირისტავი. **13.** ხელის მტევანი. **14.** სხივის ძვალი. **15.** იდაყვის ძვალი. **16.** ნეკნები. **17.** ლავიწი. **18.** მკერდის ძვალი.




ა დ ა მ ი ა ნ ი ს კ უ ნ თ ე ბ ი (წინა ხედი): **1.** მიმიკური კუნთები. **2.** მუცლის სწორი კუნთი. **3.** თერძის კუნთი. **4.** დიდი წვივის წინა კუნთი. **5.** ბარძაყის სწორი კუნთი. **6.** თითებისა და მაჯის გამშლელი კუნთები. **7.** მუცლის გარეთა ირიბი კუნთი. **8.** მხარის ორთავა კუნთი (ბიცეფსი). **9.** მკერდის დიდი კუნთი. **10.** დელტისებრი კუნთი. **11.** მკერდ-ლავიწ-დვრილისებრი კუნთი.




ა დ ა მ ი ა ნ ი ს კ უ ნ თ ე ბ ი (უკანა ხედი): **1.** ტრაპეციული კუნთი. **2.** თითებისა და მაჯის მომხრელი კუნთები. **3.** ნახევრად მყესოვანი კუნთი. **4.** თითისტარა კუნთი. **5.** ნაზი კუნთი. **6.** აქილევსის მყესი. **7.** ტყუპი კუნთი. **8.** ბარძაყის ორთავა კუნთი. **9.** დიდი დუნდულა კუნთი. **10.** გულმკერდწელის ფასცია. **11.** ზურგის უგანიერესი კუნთი. **12.** მხარის სამთავა კუნთი (ტრიცეფსი).




სტ. ანატომია (II). შინაგანი ორგანოების ურთიერთგანლაგება (წინა ხედი). 1. ფარისებრი ჯირკვალი. 2. ფარისებრი ხრტილი. 3. მარცხენა ფილტვი. 4. გული. 5. კუჭი. 6. ელენთა. 7. ნაწლავები. 8. შარდის ბუშტი. 9. ღვიძლი. 10. შუასაძგიდი.




თავის ტვინის, ზურგის ტვინისა და შინაგან ორგანოთა ნერვები. 1. კისრის წნული. 2. მხარის წნული. 3. სიმპათიკური წველი. 4. ცთომილი ნერვი. 5. გულის ნერვული წნული. 6. კუჭის ნერვული წნული. 7. მზის წნული. 8. ჯორჯლის ზემო წნული. 9. ჯორჯლის ქვემო წნული. 10. წელის წნული. 11. გავის წნული.




ყური. 1. ყურის ნიჟარა. 2. გარეთა სასმენი მილი. 3. დაფის აპკი. 4. ჩაქუჩი. 5. გრდემლი. 6. უზანგი. 7. დაფის ღრუ. 8. კარიბჭე. 9. ნახევარრკალოვანი არხები. 10. ლოკოკინა. 11. სასმენი ლულა. 12. კარიბჭის ნერვი. 13. ლოკოკინას ნერვი.




თვალის კუნთები. 1. თვალის გარეთა სწორი კუნთი. 2. თვალის შიგნითა სწორი კუნთი. 3. თვალის ზემო სწორი კუნთი. 4. ზემო ქუთუთოს ამწევი კუნთი. 5. თვალის ზემო ირიბი კუნთი. 6. რქოვანა. 7. თვალის ქვემო ირიბი კუნთი. 8. თვალის ქვემო სწორი კუნთი. 9. მხედველობის ნერვი.

ბიისპირელი, საზღვრისპირა, მთიელი ყალმუხები ეწოდებოდათ) განეკუთვნებიან საკუთრივ ა. (ალთაი-ქიჟები), თელენგითები, თელესები, თელეუთები, რ-ებიც წარმოიშვნენ საიან-ალთაის ძვ. (VI—VIII სს.) თურქ. ტომებისა და XIII და XV—XVIII სს-ში მოსული მონღ. ტომების შერწყმის შედეგად. ჩრდ. ა-ის — თუბალარების, ჩელკანელების (ლებედელები) და კუმანდელების — ჩამოყალიბებაში მონაწილეობდნენ თურქ., უგორული, სამოდიური და კეტური ეთნ. ელემენტები, რ-ებიც ერთმანეთისაგან განსხვავდებოდნენ ფიზიკური ტიპით, საქმიანობით, ენით. ა-ის რელიგია წარსულში შამანიზმი იყო. მეურნ. ძირითადი დარგი — მომთაბარე მესაქონლეობა, ნადირობა და სათოხნი მიწათმოქმედება. საზ. ყოფაში პატრიარქალურგვაროვნ. წყობილების გადმონაშთები გადახლართული იყო ფეოდ. ურთიერთობასთან. საბჭ. ხანაში ეკონ. და კულტ. ცხოვრების ერთობლიობამ, ერთიანმა სალიტ. ენამ ხელი შეუწყო ა-ის კონსოლიდაციას. შეიქმნა ერთიანი სოციალ. ეროვნება. განვითარდა ეკონომიკა, ეროვნ. კულტურა (იხ. აგრეთვე *მთიანი ალთაის ავტონომიური ოლქი*).

*ლიტ.*: Народы Сибири, М.—Л., 1956.

**ალთაი** (თურქ.-მონღ. ალთან — ოქროსი), მთათა სისტემა სამხრ. ციმბირში, რსფსრ ალთაის მხარესა და ყაზახ. სსრ სამხრ.-აღმ. ნაწილში. საბჭ. ალთაი მდებარეობს ჩ. გ. 48—52°-სა და ა. გ. 82—90°-ს შორის. მისი სამხრ.-აღმ. გაგრძელება მონღოლეთის ა., რ-იც მონღ. სახ. რესპ. ტერიტორიაზეა (იხ. *მონღოლეთის ალთაი* და *გობის ალთაი*). ა. თითქმის განედურად არის აზიდული ჩრდ. და ცენტრ. აზიას შორის.

ბუნებრივი პირობების თავისებურებების მიხედვით ა. სსრ კავშირის ფარგლებში ექვს ნაწილად იყოფა: ჩრდ.-დას., ჩრდ.-აღმ., სამხრ.-დას., ცენტრ., სამხრ. და სამხრ.-აღმ. ა.

ა-ის ქედები გაშლილია მარაოსებრად. განედური მიმართულება აქვს სამხრ. ა-ის ქედებს, მერიდიანული — აღმ. ა-ის, შუალედური — ცენტრ. ა-ის. სამხრ. და აღმ. ა-ის ქედებს მობრტყელებული, ხოლო ცენტრ. ა-ის ქედებს ალპ. ტიპის თხემები აქვთ. სამხრ. ა-ის ქედებია თარბაღათაი, სარიმ-საქთი, ნარიმი, ქურჩუმი და აზუთაუ. მათი აბსოლ. სიმაღლე 3900 *მ* აღწევს. აღმ. ა-შია საილიუგემის, ჩიხაჩოვის, შაფშალის, ჩულიშმანის და კურაი-აიყულაქის ქედები (სიმაღლე 3000—4000 *მ*). ცენტრ. ა. შედგება ორი გრძელი მთაგრეხილისაგან: ჩრდ. მთაგრეხილს ქმნიან ჩრდ. ჩუს, თერექთის, ყორღონის, ტიგირეცის და კოლივანის ქედები, ხოლო სამხრეთისას — სამხრ. ჩუს, კათუნის და ხოლზუნის ქედები. საბჭ. ა-ის უმაღლესი მწვერვალია ბელუხა (4506 *მ*, კათუნის ქედი). აღსანიშნავია მარქაქოლის (სამხრ. ა.) უიმონისა და აბაის (ცენტრ. ა.) მთათაშუა ქვაბულები.

ა. უმთავრესად აგებულია პალეოზოური დანალექი, ვულკანოგენური და მეტამორფული ქანებით. გეოლ. აგებულებისა და წიაღისეულის მიხედვით ორ არათანაბარ ნაწილად იყოფა: 1. მთიანი ა. (უკავია უმეტესი სივრცე), 2. მადნიანი ა. (ნაოჭები და მთავარი რღვევები გაწოლილია ჩრდ.-დას-იდან სამხრ.-აღმ-კენ). მეზოზოური ნალექები აქ არ აღინიშნება, ხოლო ქვედა მესამეულის თაბაშირიანი და კაოლინიანი თიხები კვარციანი ქვიშებითა და კონგლომერატებით ცნობილია ჩუს სტეპსა და კათუნის ქედზე მდებარე სამახინის დეპრესიაში. წარმოდგენილია აგრეთვე მეოთხეული ალუვიური, მყინვარული და ლიოსისებრი ნალექები. კალედონურ და ჰერცინულ დანაოჭებათა შემდეგ ა. დაიყო ცალკე ბელტებად, რ-თა ერთმანეთზე შეცოცებამ მათ საზღვარზე მძლავრი დანაოჭებული ზონები ჩამოაყალიბა. მეზოზოური ერის გეოლ. ისტორია დასაზუსტებელია. მესამეული პერიოდის დასაწყისში ა-ის უმეტესი ნაწილი პენეპლენიზებული, გამოფიტვის სქელი ქერქით დაფარული ვაკე იყო. შუა მესამეულში ალპ. მოძრაობებმა ა. თაღისებრად ააზევეს, რასაც თან რღვევა და ბელტების არათანაბარი გადაადგილება მოჰყვა. ამ პროცესებმა განაპირობა მთავარი ხეობების განლაგება. მეოთხეულში ადგილი ჰქონდა პერიოდულ გამყინვარებას.

ა-ის ჰავა მკვეთრად კონტინენტურია. ზამთარი ცივია და ხანგრძლივი, იანვრის საშ. ტემპ-რა —15°-იდან (მთისწინეთში) — 28,—32°-მდეა C (ცენტრ. ა-ის მთათაშუა ქვაბულებში). მაღალმთიან ზონაში ზაფხული ხანმოკლეა და გრილი, ივლისის საშ. ტემპ-რა 14—16°C არ აღემატება. ნალექები წელიწადში 1000—2000 *მმ*-იდან (დას. და ჩრდ.-აღმ. ნაწილი) 200 — 300 *მმ*-მდე (სამხრ.-აღმ. ნაწილი) მერყეობს, ჩუს სტეპში კი 102 *მმ*. თანამედროვე ყინულის საფრის ფართ. 800 *კმ*². აქ 1000-მდე მყინვარია. გამყინვარების უმძლავრესი კერაა კათუნის ქედზე. მარადიული თოვლის საზღვრის სიმაღლე მატულობს ჩრდ.-დასავლეთიდან სამხრ.-აღმოსავლეთისკენ 2300 — 2400 *მ*-იდან 3100—3500 *მ*-მდე. უდიდესი მდ-ებია კათუნი, ბია და ირტიში (ზემო დინება). ა-ში 3500-მდე ტბაა, მ. შ. ყველაზე დიდია ტელეცკოე (ფართ. 230 *კმ*², სიგრძე 78 *კმ*), მარქაქოლი (544 *კმ*²). ა-ში უმთავრესად მთის ტყეებია, რ-ებსაც მთისწინეთსა და მთათაშუა მშრალ ქვაბულებში სტეპი ცვლის, ხოლო დიდ სიმაღლეებზე — მთის მდელოები. სამხრ.-დას. ა-ში ალპ. მცენარეულობა ხარობს, ჩრდ.-აღმ-ში — მთის ტუნდრა. ჩრდ.-აღმ-ით ტყეში მეტწილად კედარი და სოჭი ხარობს, სამხრ.-დას-ით — ციმბირის ბალახფიჭვა (ლარიქსი) და ფიჭვი. მთისწინეთში ჩრდ-ში 500—700 *მ*-მდე და სამხრ-ში — 1000—1500 *მ*-მდე წაბლა და შავმიწა ნიადაგია, მთათაშუა ქვაბულებში — რუხი და ღია წაბლა ნიადაგი. ტყის ზონაში (1700—2500 *მ*-მდე) ღია რუხი ეწერი ნიადაგია, ხოლო სუბალპ. და ალპურ ზონებში — მდელოს ეწერი და მდელოს შავმიწისებრი ნიადაგი.


ალთაი. ჩრდილოეთ ჩუს ქედი. მყინვარი დიდი მააშენი.

ზოოგეოგრ. თვალსაზრისით ა. რამდენიმე განსხვავებულ ფაუნისტურ ოლქს განეკუთვნება, ამიტომ აქაური ცხოველთა სამყარო მდიდარი და მრავალფეროვანია, თუმცა ღარიბია ენდემური სახეობებით. ძუძუმწოვრებიდან ბინადრობს ანტილოპა ძერენი, მთის ცხვარი, მონღ. ზაზუნა, სიასამური, სამურავი, ფოცხვერი, ირემი მარალი, კაბარგა, ცხენირემი, შველი, მთის თხა, ჩრდ. ირემი; ფრინველებიდან — მთის ბატი, მონღ. სავათი, თეთრი გნოლი, ალთაის შურთხი, ყრუანჩელა, ტუნდრის გნოლი და სხვ.

*ლიტ.*: Геблер И. В., Советский горный Алтай, Томск, 1956; Камбалов Н., Природа и природные богатства





ალთაის მხარე. ჩუს გზატკეცილი.

Алтайского края, Барнаул, 1955; Петров Б. Ф., Почвы Алтайско-Саянской области, М., 1952.

**ალთაის მხარე,** შედის რსფსრ-ში. შეიქმნა 1937 წ. 28 სექტ. ა. მ-ის შემადგენლობაშია მთიანი ალთაის აო.; ფართ. 261,7 ათ. *კმ²*. მოსახლ. 2638 ათ. კაცი (1974), მ. შ. ქალაქად ცხოვრობს დაახლ. 50%. მხარეში 10 ქალაქია. ცენტრი — ქ. ბარნაული. ა. მ-ს უკავია ალთაის (სამხრ.) უმეტესი ნაწილი და მის ჩრდ-ით მოსაზღვრე დას. ციმბირის დაბლობის უმთავრესად შავმიწანიადაგიანი ტყესტეპი და სტეპი. მდინარეების უმეტესობა ობის აუზს ეკუთვნის. სამხრ. ნაწილშია ტბა ტელეცკოე. განვითარებულია მანქანათმშ. (ტრაქტორები და სას.-სამ. მანქანები, ძრავები, ორთქლის ქვაბები, რადიოაპარატურა, ვაგონები და სხვ.), საფეიქრო (ბამბისა და ხელოვნური ბოჭკოს ნაწარმი), კვების (ხორცის, ყველის, კარაქის) მრეწვ.; ფერადი და იშვიათი ლითონების, ტბებიდან — სხვადასხვა მარილების მოპოვება. მარცვლეულის დიდი მეურნეობები (უმთავრესად ხორბალი); შაქრის ჭარხლის, მზესუმზირას, სელის, კანაფის ნათესები. მეცხოველეობა: მსხვ. რქ. საქონელი, ცხვარი (მ. შ. ნაზმატყლიანი), თხა, ღორი. მეფუტკრეობა. სამონადირეო რეწვა (ციყვი, მელა, სიასამური და სხვ.); აშენებენ ხალიან ირემსა და მარალს. რკინიგზის საერთო სიგრძე 1710 *კმ*. სანაოსნოა მდ. ობი და მისი ზოგიერთი შენაკადი. ბიისკიდან მონღოლეთში მიემართება ჩუს შარაგზა. ალთაის ჩრდ. ნაწილში კურორტები — ბელოკურიხა და ჩემალი.

*ბიბლ.*: Литература об Алтайском крае. Библиогр. указатель, Барнаул, 1968.

**ალთან-ბულაღი** (ყოფ. მაიმაჩენი), ქალაქი მონღოლეთის სახალხო რესპუბლიკაში, სელენგის აიმაკში. 2 ათზე მეტი მცხ., მდებარეობს ჩიტა (სსრკ) — ჩოიბალსანის (მონღ. სრ) ტრაქტზე, მონღ. სახელმწ. საზღვართან, ქ. კიახტის (სსრკ) მოპირდაპირე მხარეს. მეცხოველეობის პროდუქტების გადამუშავება (ტყავისა და სხვ. საწარმოები).

**ალთან-ხანი** (მონღ. — ოქროს ხანი), თურქ. ალთინ-ხანი, 1. XIII ს-ში *ძინის* დინასტიის იმპერატორების ტიტული (ასე მოიხსენიებდნენ მათ მონღოლები). 2. XVI ს-ში ტუმეტების (სამხრ. მონღოლეთი) მთავრის — ამდას ტიტული. 3. XVII ს-ში ხოტოგოიტების (ჩრდ.-დას. მონღოლეთი) მთავრების ტიტული. ხოტოგოიტების ა-ხ-ების ფეოდ. სამთავრომ 100-მდე წელი იარსება. *ხალხაში* დინასტიის დამაარსებელმა შოლოი უბაშიხუნტაიჯიმ პირველმა დაამყარა დიპლ. ურთიერთობა რუსეთთან — 1616. მიიღო პირველი რუსი ელჩი ვასილი ტიუმენეცი, რ-მაც შემდგომ დაწვრილებით აღწერა ა-ხ-ების სამეფო.

**ალთაური ენა** (1948-მდე — ოიროთული ენა), *ალთაელების* ენა. განეკუთვნება *ალთაური ენების* ოჯახის თურქულ ენათა აღმოსავლური შტოს ყირგ.-ყივჩაყურ ჯგუფს. ა. ე-ზე ლაპარაკობს 48,8 ათ. კაცი (1970). ენობრივი მონაცემებით ძლიერ ახლოს დგას ყირგ. ენასთან. მოიცავს დიალექტთა ორ მკვეთრად განსხვავებულ ჯგუფს — სამხრეთულს, რ-შიც შედის საკუთრივ ალთაური, თელეუთური და თელენგითური დიალექტები, და ჩრდილოურს. ციმბირის სხვა თურქ. ენათაგან განსხვავებით ა. ე-ს უკვე XIX ს. 40-იან წწ. ჰქონდა რუს. ანბანის საფუძველზე შექმნილი დამწერლობა. სამწერლობო ენად მიჩნეული იყო თელეუთური დიალექტი. 1922 სალიტ. ენას საფუძვლად დაედო საკუთრივ ალთაური დიალექტი. შეიცვალა დამწერლობაც: 1928—38 იყენებდნენ ლათ. ანბანს, 1938-იდან კვლავ რუსულს დაუბრუნდნენ.

*ლიტ.*: Баскаков Н. А., Алтайский язык, М., 1958; მისივე, Алтайский язык, წგნ.: Языки народов СССР, т. 2, М., 1966. *ს. ჯიქია.*

**ალთაური ენები,** ენათა ოჯახი, რ-შიც აერთიანებენ თურქულ, მონღოლურ და ტუნგუსურ-მანჯურიულ ენებს. ზოგი მეცნიერის აზრით (ე. პოლივანოვი, გ. რამსტედტი) შესაძლებელია ამ ოჯახისათვის კორეული და იაპონური ენების მიკუთვნება. ე. წ. „ურალურ-ალთაური“ თეორიის მომხრენი (რ. რასკი, ი. სტრალენბერგი,

## ალთაის მხარე

1. ჩინეთი

ა. რემიუზა და სხვ.) ა. ე-ს აერთიანებდნენ ურალურ-ალთაურ ენათა ოჯახში „ურალური" (ფინურ-უნგრულ) ენებთან. ამჟამად ეს თეორია უკუგდებულია, თუმცა ზოგი მეცნიერი (მ. რიასიანენი, ბ. კოლინდერი) კვლავ თავგამოდებით იცავს მას. დღესდღეობით არც საკუთრივ ა. ე-ის ნათესაობაა დასაბუთებული. გენეტ. ნათესაობის თეორიის (გ. რამსტედტი, მ. რიასიანენი, ბ. ვლადიმირცოვი და სხვ.) გარდა, არსებობს ამ ენათა ტიპოლ. მსგავსების თეორიაც (ვ. კოტვიჩი, ა. შჩერბაკი), რ-ის მიხედვით ა. ე-მა მხოლოდ ხანგრძლივი კონტაქტებისა და ურთიერთობის შედეგად შეიძინეს მსგავსება ფონეტიკაში, ლექსიკასა და გრამატიკაში. ა. ე-ში სიტყვის ძირის ბგერითი შედგენილობა მყარია; ფუნქციურად ერთი აფიქსის ფონეტ. ვარიანტი შეპირობებულია სიტყვის ძირის ბგერითი შედგენილობით და შეგუებულია მასთან სინჰარმონიზმის წესით; სიტყვაცვალება და სიტყვაწარმოება ხორციელდება სიტყვის ძირზე აფიქსების დართვით (აგლუტინაცია); ფართოდ არის გავრცელებული ზმნის უპირო ფორმები (მიმღეობები, აბსოლუტივები); დამოკიდებული წევრი (სიტყვა, წინადადება) წინ უსწრებს მთავარს, მაქვემდებარებელს.

*ლიტ.*: Баскаков Н. А., Тюркские языки (Общие сведения и типологическая характеристика), წგ.: Языки народов СССР, т. 2, М., 1966; Котвич В., Исследование по алтайским языкам, М., 1962; Рамстедт Г. Й., Введение в алтайское языкознание. Морфология, пер. с нем., М., 1957. *ს. ჯიქია.*

**ალთაური ცხვარი,** სამატყლო-სახორცე წმინდამატყლიანი ცხვრის ჯიში. გამოყვანილია 1930—1949 რსფსრ-ის ალთაის მხარეში. ადგილობრივი მერინოსული ნერბი ჯერ შეჯვარებულია რამბულიეს ერკემალთან და შემდეგ 1-ლი თაობის ნაჯვარი — ავსტრალიური მერინოსისა და კავკასიური წმინდამატყლიანი ცხვრის ჯიშის ერკემალთან. ჯიში დამტკიცებულია 1949. ცოცხალი წონა ნერბისა 55—65 *კგ*, ერკემლისა 90—100 *კგ*; მატყლის ნაპარსი შესაბამისად 6,0—6,5 *კგ*, 9—11 *კგ*; მაქს. ნაპარსი — 12 და 30 *კგ*. მატყლის სიგრძე 7—10 *სმ*; ა. ც-ის ნაყოფიერება — 100 ნერბზე 130-170 ბატკანი. ა. ც-ის მოშენებას მისდევენ ციმბირში, ყაზახ. სსრ-ის ჩრდილო ოლქებში, ბაშკ. ასსრ-ში, ჩელიაბინსკის ოლქში და სხვ.


ალთაური ცხვარი. ვერძი.

**ალთინგი** (ისლ. Althing), 1. სახალხო კრება შუა საუკ. ისლანდიაში, უმაღლესი საკანონმდებლო და სასამართლო ორგანო. 930-იდან 1798-მდე ყოველწლიურად იკრიბებოდა თინგველირში ღია ცის ქვეშ. ა. ისლანდიის საზ.-კულტ. ცხოვრების მთავარი ცენტრი იყო. 1271-იდან, როცა ისლანდია ნორვეგიას დაემორჩილა, ა-მა დაკარგა საკანონმდებლო უფლებები. 2. თანამედროვე ისლანდიის პარლამენტი (იხ. *ისლანდია*, სახელმწ. წესწყობილება). 1843-იდან იკრიბება რეიკიავიკში.

**ალთინთაღი,** ქედი ცენტრ. აზიაში, ჩინეთის დას. ნაწილში, კუნლუნსა და ნანშანს შორის. ყოფს ტარიმისა და ცაიდამის ღრმულებს. სიგრძე დაახლ. 800 *კმ*, მაქს. სიმაღლე 6161 *მ*. აგებულია გნაისებითა და კრისტ. ფიქლებით. ა-ის სამხრ.-დას. ნაწილში მაღალ მწვერვალებზე არის მყინვარები. ჰავა მშრალი, მკვეთრად კონტინენტურია. მდინარეებით ღარიბია. მთისწინეთის ზოლში ქვიანი უდაბნოებია. ხეობებში იზრდება ეფედრა, საქსაული, იალღუნი. მთის ზემო სარტყელში მთის სტეპები და ალპ. მდელოებია. ცხოველებიდან ბინადრობს გარეული იაკი, ანტილოპა-ადა, ანტილოპა-ორონგო.

**ალთინთეფე** (Altin tepe), ურარტული ციხე-ქალაქის ნანგრევები თურქეთში, 20 *კმ*-ზე ქ. ერზინჯანის აღმ-ით. 1959-იდან მას შეისწავლის თურქი არქეოლოგი თ. ოზგუჩი. ციხესიმაგრე აგებულია ურარტული სტილით, ქვის დიდი ბლოკებითა და ალიზით. დასახლებას გარს აკრავს ბურჯებიანი გალავანი, რ-ის შიგნით გათხრილია ურარტული ტაძარი, ღია ტაძარი ან სამლოცველო, დიდი სამეურნეო სათავსი, მიწისქვეშა გამაგრება, ქვის აკლდამები და სხვა ნაგებობანი. აღსანიშნავია ქვის სამკამერიანი აკლდამა, რ-შიც ქალისა და მამაკაცის სარკოფაგებთან ერთად აღმოჩნდა სარეცელი, სკამები, ეტლის ნაწილები, ვერცხლისა და ბრინჯაოს ჭურჭელი, რკინის საჭურველი და შრომის იარაღი, ცხენის აკაზმულობა, ბრინჯაოს მცირე ქანდაკებები, ბრინჯაოსა და ძვლის სხვადასხვა ნივთი, თიხისა და ასურული ქაშანურის ჭურჭელი, ოქრო-ვერცხლითა და ძვირფასი თვლებით შემკული ტანსაცმელი, ოქროს გავარსიანი ვარდულები და ყელსაბამის ნაწილები. საყურადღებოა ბრინჯაოს ორი ფირფიტა. ერთზე გამოსახულია ფრთოსან ცხენზე მდგარი ღვთაება, მეორეზე სამრიგად — ომისა და ნადირობის სცენები (შეიარაღებული მხედრები, ლომები, ცხენები, ფრთოსანი ხარები, სფინქსები და ნიამორები). აღმოჩენილი ნივთები განეკუთვნება ურარტუს აყვავების ხანას (ძვ. წ. 713—679). უღრმეს ფენაში აღმოჩენილია ადრეული ბრინჯაოს ხანის (ძვ. წ. III ათასწ.) კერამიკა.

*ლიტ.*: Summary of archeological research in Turkey in 1959—1960, «Anatolian Studies», 1960—61, v. 10—11. *ე. გოგაძე.*

**ალთინსარინი** იბრაი (20. X. 1841 — 17. VII. 1889), პირველი ყაზახი პედაგოგი, მწერალი, ეთნოგრაფი, ფოლკლორისტი. კ. *უშინსკის* მიმდევარი, დემოკრატი განმანათლებელი. მისი ინიციატივით ყაზახეთში გაიხსნა სკოლები, სკოლა-ინტერნატები მომთაბარე ყაზახთა შვილებისათვის, დაარსდა სახელოსნო სასწავლებელი ტურღაიში, ქალთა სკოლა-ინტერნატი — ირღიზში. ა. ებრძოდა საუკუნეობრივ ჩამორჩენილობას, რელიგ. ფანატიზმს, სქოლასტიკას სწავლებაში. შეადგინა პირველი სახელმძღვანელოები მშობლიურ და რუს. ენებზე: „ყირგიზული ქრესტომათია" (1879), „რუსული ენის სწავლების დაწყებითი სახელმძღვანელო ყირგიზებისათვის" (1879), რ-ებშიც ჩართული აქვს ორიგინ. მხატვრული ნაწარმოებები და თარგმანები.

ა. ყაზახ. რეალისტური პროზის ფუძემდებელია, წერდა ლექსებსაც. ყაზახ. ენაზე თარგმნა ლ. ტოლსტოის, ი. კრილოვის ნაწარმოებები.

*ლიტ.*: Ситдыков А. С., Педагогические идеи и просветительная деятельность И. Алтынсарина, 2 изд., А.-А., 1968.

**ალთიუსერი** (Althusser) ლუი (დ. 16. X. 1918, ალჟირი), ფრანგი ფილოსოფოსი, მარქსისტი, საფრ. კომპარტიის წევრი, უმაღლესი პედაგოგიური სკოლის პროფესორი (პარიზი). იკვლევს ფილოს. ისტ., შემეცნების თეორიისა და დიალექტ. და ისტ. მატერიალიზმის საკითხებს. ამუშავებს დიალექტიკის პრობლემებს, უპირველეს ყოვლისა, „კაპიტალის" კონცეპტუალურ-სტრუქტურული ანალიზის საფუძველზე. ხაზს უსვამს აზროვნების მარქსისტული მეთოდის რადიკალურ სიახლეს და მკვეთრად განასხვავებს მას როგორც ჰეგელის მეთოდისაგან, ისე მარქსიზმის ჰუმანისტურ-ანთროპოლოგისტური ინტერპრეტაციისაგან. ჩვეულებრივ აღნიშნავენ ა-ის შეხედულებების სიახლოვეს სტრუქტურალიზმის იდეებთან.

*თხზ.*: Lire le Capital, t. 1—2, P., 1965 (თანაავტ.: J. Rancière, P. Macherey); Pour Marx, 2 éd., P., 1966.

**ალთუზიუსი** (Althusius) იოჰან (1557, დიდენსჰაუზენი, — 12. VIII. 1638, ემდენი), გერმანელი იურისტი, *ბუნებითი სამართლის* თეორიის ერთ-ერთი წარმომადგენელი. ასაბუთებდა სახალხო სუვერენიტეტის იდეას, მეფის პასუხისმგებლობას ხალხის წინაშე, თვლიდა, რომ ხალხს უფლება ჰქონდა ჩამოეგდო ან სიკვდილით დაესაჯა ტირანი მეფე; ამის გამო იგი *მონარქომახების* იდეოლოგად ითვლება. ა. თავგამოდებით იცავდა კალვინიზმის პრინციპებს, კერძოდ, რელიგ. შეუწყნარებლობას. მისი მთავარი თხზულება „პოლიტიკა...", რ-იც 1603 გამოქვეყნდა, მიმართული იყო ჩრდ. ნიდერლანდის რესპ. წესწყობილების დასაცავად.

*თხზ.*: Politica methodice digesta et exemplis sacris et profanis illustrata, Camb., 1932.



ალთუნი. მოჭრილია თბილისში. შუბლი (ზემოთ) და ზურგი. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმი. თბილისი.

**ალთუნი** (თურქ. altun — ოქრო), თურქ. ოქროს მონეტა; იჭრებოდა კონსტანტინოპოლის აღების (1453) შემდეგ. წონა 3,5 *გ*. ა. სხვადასხვა ტიპისაა. XVIII ს. დასაწყისიდან ა-ის შუბლზე გამოსახულია მოჭრის ადგილი, დრო და თუღრა, ზურგზე არაბულად აწერია: „სულთანი მფლობელი ხმელეთისა, მპყრობელი ზღვებისა, სულთანი ძე სულთნისა". არაბული ზედწერილები შესრულებულია მაღალი კალიგრაფიული ოსტატობით. საქართველოში ა. XVI ს-იდან გავრცელდა. აღმოჩენილია ქუთაისში, უდეში (ადიგენის რ-ნი), ლეხურის ხეობაში. ოსმალების მიერ თბილისის აღების (1723) შემდეგ, ოსმალეთის სულთან აჰმედ III-ის სახელით თბილისში მოიჭრა ა. და ორმაგი ა., ე. წ. ალთუნაშრეფი (წონა 6,15 *გ*), რ-იც უიშვიათესი მონეტაა.

*ლიტ.*: Быков А. А., Монеты Турции XIV—XVII веков, Л., 1939.

**ალთუნიანი** თათულ ტიგრანის ძე [დ. 2(15). X. 1901, ადანა, თურქეთი], სომეხი საგუნდო დირიჟორი და მუს. მოღვაწე, სსრკ სახ. არტისტი (1965). სკკპ წევრი 1945-იდან, სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1950). დაამთავრა ერევნისა (1928) და ლენინგრ. (1934) კონსერვატორიები. ორგანიზატორია სომხ. სახელმწ. საგუნდო კაპელის (1937), სომხ. სიმღერისა და ცეკვის სახელმწ. ანსამბლისა (1938) და სომხ. საგუნდო საზ-ბის კაპელისა (1966). 1934-იდან ერევნის კონსერვატორიის პედაგოგი. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, სხვა ორდენებითა და მედლებით.


თ. ალთუნიანი.

**ალი** იბნ აბუ ტალიბი (602—661), მეოთხე „მართლმორწმუნე" ხალიფა. *მაჰმადის* უახლოესი თანამებრძოლი, ბიძაშვილი და სიძე. ხალიფად აირჩიეს 656 მედინაში *უსმანის* მოკვლის შემდეგ. იმავე წელს ე. წ. „აქლემის ბრძოლაში" ბასრასთან დაამარცხა მაჰმადის გავლენიან თანამოღვაწეთა (ტალჰა, ზუბაირი, მაჰმადის ქვრივი აიშა) დაჯგუფება, რ-იც მას ძალაუფლებისათვის ებრძოდა. მაგრამ გამოუჩნდა გაცილებით ძლიერი მეტოქე—*ომაიანთა* არისტოკრ. გვარის წარმომადგენელი, სირიის ამირა *მუავია I*. 657 სიფინის (ევფრატის მარჯვ. ნაპირას) ბრძოლაში გამარჯვების მიუხედავად, ა. დათანხმდა ომაიანებთან დავა მშვიდობიანი გზით — ყურანის შეგონებათა საფუძველზე გადაეწყვიტა, რამაც მისი მომხრე *შიიტების* უკმაყოფილება გამოიწვია. ში-



ღვთისმშობლის ეკლესია სოფ. ალის მიდამოებში. XVI—XVII სს.

იტებს გამოეყო არისტოკრ. ყველაზე თანამიმდევრულ მოწინააღმდეგეთა ჯგუფი — *ხარიჯიტები*. ისინი ა-ს გვაროვნ. დემოკრ. ინტერესების მოღალატედ თვლიდნენ და 661 ქუფის მეჩეთში მოკლეს იგი. შიიტებმა ა. მუსლიმანთა პირველ იმამად გამოაცხადეს. წინამორბედ სამ ხალიფას — *აბუ ბაქრს, უმარს* და უსმანს ისინი არ ცნობენ. შიიტების ზოგი სექტა აღმერთებს და მაჰმადზე მეტად სცემს თაყვანს ა-ს. მის შესახებ შექმნილია მრავალი ლეგენდა მუსლიმ., განსაკუთრებით შიიტურ ლიტ-რაში.

**ალი** (Ali) მუსტაფა (1541—1600), თურქი ისტორიკოსი და სახელმწ. მოღვაწე, ისტ., პოლიტ. და რელიგ. ნაშრომების ავტორი. თავისი დროის ერთ-ერთი უგანათლებულესი ადამიანი. წერდა თურქ. და სპარს. ენებზე. მისი ძირითადი თხზულება — „მოვლენათა არსი" (ტ. 1—5, 1860—69) მოიცავს არაბ. ქვეყნების და თურქ. მოდგმის ხალხთა ისტორიის მნიშვნელოვან ცნობებს. ბოლო თავში გადმოცემულია ოსმ. სახელმწიფოს მთელი ისტორია. „მოთხრობებში ხელოვანთა შესახებ" ა. გვაცნობს XVI ს. ოსმ. კულტ. და ხელოვნ. მოღვაწეთა ბიოგრაფიებს. მისი ზოგიერთი ნაშრომის ხელნაწერი დღემდე გამოუქვეყნებელია, მ. შ. არის „გამარჯვების წიგნი" („ნუსრეთნამე"), რ-შიც აღწერილია ოსმ. 1578 ლაშქრობა ამიერკავკასიაში: სამცხე-საათაბაგოში, ქართლსა და შირვანში. ა. პირადად მონაწილეობდა ლაშქრობაში, როგორც მთავარსარდალ *მუსტაფა ლალა-ფაშის* მდივანი, წერდა ლაშქრობის დღიურს. თხზულებაში ჩართულია ოსმ. ხელისუფლებთან ქართველ მეფე-მთავართა დიპლ. მიმოწერის საყურადღებო მასალები.





ალიაბადი. წითელი და შავი საღებავით მოხატული თიხის დერგები. ძვ. წ. III ათასწლეული.

**ალი,** ქართ. წარმართულ პანთეონში ნადირთა, ტყისა და წყლის პატრონი (იხ. აგრეთვე *დალი*). ხალხის წარმოდგენით ა. თმაგაშლილი ლამაზი, მაცდური ქალი იყო. წყალშიც ცხოვრობდა და ტყეშიც („წყლის ალი", „ტყის ალი"). ა. მავნე სულად იყო მიჩნეული და მის განსარიდებლად მრავალი საგანგებო შელოცვა არსებობდა. ა. ქართ. ფოლკლორის ცნობილი პერსონაჟია.

*ლიტ.*: ვირსალაძე ე., ქართული სამონადირეო ეპოსი, თბ., 1964, გვ. 111—117; ჩიქოვანი მ., ქართული ეპოსი, წგნ 1, თბ., 1959, გვ. 113.

**ალი,** სოფელი ხაშურის რ-ნში, მდ. ჭერათხევის ნაპირზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., ახალუბანი, ბრილი, დუმაცხოვი, ზემო აძვისი, კლდისწყარო, ნაბახტევი, უწლევი, ქინძათი, ცხეთისჯვარი). ზ. დ. 760 *მ*, ხაშურიდან 25 *კმ*. მევენახეობის საბჭ. მეურნ., საშ. სკოლა, საბავშვო ბაგა, ბ-კა, კულტსახლი (კინოდანადგარი), საავადმყოფო, აფთიაქი, საყოფაცხოვრებო მომსახურების კომბინატი, კავშირგაბმ. განყ-ბა. შემორჩენილია კვირაცხოვლის, ღვთისმშობლის, წმინდა გიორგის ეკლესიები. ა. აღმ. და დას. საქართვ. ისტ. გზასაყარზე მდებარეობდა და მნიშვნელოვან როლს თამაშობდა საქართვ. სავაჭრო-ეკონ. ცხოვრებაში, რამაც ხელი შეუწყო მის გაქალაქებას (XII ს.). ჩრდ-იდან მას იცავდა ალის ციხე, ხოლო სამხრ-იდან — ნაბახტევის. მონღოლთა ბატონობის პერიოდში ა. დაკნინდა და მცირე ქალაქად იქცა. XVIII ს. კვლავ დაწინაურდა და ზემო ქართლის ერთ-ერთი მთავარი ქალაქი გახდა. ა. სამეფო ქალაქი იყო და მოურავი ჰყავდა.



ა. ალიაბიევი.

*წყარო*: ვახუშტი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973.

*ლიტ.*: ბერძენიშვილი ნ., გზები რუსთაველის ეპოქის საქართველოში, თბ., 1966; Иоселиани П. И., Города, существовавшие и существующие в Грузии, Тфл., 1850; Месхиа Ш. А., Города и городской строй феодальной Грузии (XVII—XVIII вв.), Тб., 1959.



მისისიპის ალიგატორი.

**„ალი",** ქართ. სოც.-დემოკრ. მიმართულების ყოველდღიური პოლიტ.-ლიტ. გაზეთი. გამოდიოდა 1908 თბილისში. გამოვიდა 46 ნომერი. რედაქტორ-გამომცემელი — ბ. ქოსაშვილი. დაიხურა თბილისის ადმინისტრაციის განკარგულებით.

**ალია** (Allia), მდ. ტიბრის მარცხ. შენაკადი რომის ჩრდ-ით 10 *კმ*-ზე. აქ ძვ. წ. 390 წ. 18 ივლ. (ადრინდ. ვერსიით 387) გაიმართა ბრძოლა რომაელებსა (40 ათ. მეომარი, სარდალი სულპიციუსი) და გალებს (70 ათ. მეომარი, სარდალი ბრენუსი) შორის. გალებმა სწრაფი შეტევა განავითარეს და გაანადგურეს რომაელთა ლაშქარი; შემდეგ დაცარიელებულ რომში შევიდნენ, გარნიზონით გამაგრებულ კაპიტოლიუმს ალყა შემოარტყეს და მხოლოდ დიდი გამოსასყიდის (1000 გირვანქა ოქრო) მიღების შემდეგ დატოვეს ქალაქი. 18 ივლ. რომის ისტორიაში შევიდა, როგორც დიდი მარცხისა და გლოვის დღე, „ალიის დღე" (dies Alliensis), იმ დღიდან მოდის ცნობილი გამოთქმა: vae victis („ვაი დამარცხებულთ!").

*ლ. სანიკიძე.*

**ალიაბადი,** ბრინჯაოს ხანის (ძვ. წ. IV ათასწლ. ბოლო — III ათასწლ. დასაწყ.) ნასოფლარი სამხრ.-დას. ირანში, განსაკუთრებით საყურადღებოა ა-ის ნეკროპოლი. სწორკუთხა სამარხები გადახურულია ალიზის ცრუ თაღებით. ზოგ სამარხში ნაპოვნია მდიდრული ინვენტარი (მოხატული კერამიკა, ალებასტრის ჭურჭელი, ხელსაფქვავები, სპილენძის ცულები და სხვ.). კერამიკის მოხატულობა პოლიქრომულია (შავი და წითელი მოყვითალო ფონზე). ა-ის სამარხები კონსტრუქციით ურის მეფეთა აკლდამებს ემსგავსება.

*ლიტ.*: Чайлд Г., Древнейший Восток в свете новых раскопок, М., 1956.

**ალიაბიევი** ალექსანდრე ალექსანდრეს ძე [4(15). VIII. 1787, ტობოლსკი, — 22. II (6. III) 1851, მოსკოვი], რუსი კომპოზიტორი. 1812 წლის სამამულო ომის მონაწილე. 1825 მკვლელობა დააბრალეს, დააპატიმრეს და 1828 ციმბირში გადაასახლეს. შემდეგ კავკასიაში გადაიყვანეს, მოგვიანებით სამხრ. ურალში. 30-იან წწ. ბოლოდან მოსკოვში ცხოვრობდა.

ა. რუსული ყოფითი ლირ. რომანსის ერთ-ერთი ფუძემდებელი და ამ ჟანრში გლინკას წინამორბედია. დაწერილი აქვს ექვსი ოპერა, ბალეტი, მუსიკა ვოდევილებისათვის, სიმფონია (1830), საორკესტრო უვერტიურა, კამერულ-ინსტრუმ. ნაწარმოებები და სხვ. მის მრავალრიცხოვან რომანსებს შორის ყველაზე პოპულარულია „ბულბული" (ა. დელვიგის ტექსტზე), „ირტიში", „მე თქვენ მიყვარდით" (პუშკინის ტექსტზე), „მწუხრის ზარები" და სხვ.

ა. რუსული მუს. ორიენტალიზმის ერთ-ერთი პიონერია. მის შემოქმედებაში პირველად აისახა კავკ. თემატიკა (ოპერა „ამალატ-ბეგი", მუს.-დრამ. სცენები „კავკასიის ტყვე"); კავკასიაში იგი ეროვნ. მელოდიებს კრებდა და ამუშავებდა (რომანსები „ყაბარდოული სიმღერა", „ქართული სიმღერა", „ჩერქეზული სიმღერა", და სხვ.). დამუშავებული აქვს აგრეთვე უკრ., ბაშკ., ყირგ., თურქმ. ხალხ. სიმღერები.

*ლიტ.*: Доброхотов Б. В., А. А. Алябьев, М., 1966; Штейнпресс Б., Страницы из жизни А. А. Алябьева, М., 1956.

**ალიაბიევი** მიხეილ ივანეს ძე (1913, სოფ. ტეპლენკო, ორიოლის ოლქი, — 1949, ტყვარჩელი), მეშახტე, სკკპ წევრი 1946-იდან, სოციალისტური შრომის გმირი (1948). საქ. სსრ ტრესტ „ტყვარჩელქვანახშირის" სტალინის სახ. № 1 შახტის გვირაბგამყვანი.

**ალიანსი** (ფრანგ. alliance), 1. კავშირი, გაერთიანება (მაგ., სახელმწიფოებისა, ორგანიზაციებისა). 2. ქორწინებითი კავშირი.

**ალი-ბაირამლი,** ქალაქი (1954-მდე დაბა) აზერბ. სსრ-ში, შირვანის ვაკეზე. ნავმისადგომი მდ. მტკვარზე, რკინიგზის სადგ. ბაქო — ნახიჩევანის ხაზზე. 38 ათ. მცხ. (1974). ღია ტიპის სრესი. ბამბის, კარაქის, ასფალტის, რკინაბეტონის ნაკეთობათა ქ-ნები. ბაქოს ნავთობის ტექნიკუმის ფილიალი, პედსასწავლებელი. რ-ნში — ნავთობის მოპოვება.

**ალი-ბაირამლის სახელმწიფო რაიონული ელექტროსადგური,** თბოელექტროსადგური ქ. ალი-ბაირამლიში (აზერბ. სსრ). ღია ტიპის ერთ-ერთი პირველი ელსადგური სსრკ-ში. მშენებლობა დაიწყო 1959. პირველი ბლოკი ამუშავდა 1962 (სიმძლავრე 150 ათ. *კვტ*). 1968-იდან სადგ. მუშაობს სრული სიმძლავრით (1,08 მლნ. *კვტ*). ალი-ბაირამლის სრესი მდ. მტკვრის წყალს იყენებს.

**ალიბარი,** სოფელი სამხრ. ოსეთის აო ზნაურის რ-ნში (ზნაურის სოფსაბჭო), მდ. აღმ. ფრონის ნაპირზე. ზ. დ. 880 *მ*, ზნაურიდან 3 *კმ*. თიღვის კოლ-ბა (მემინდვრეობა). დაწყ. სკოლა, საშ. სკოლა-ინტერნატი ზნაურში.

**ალი-ბეი ალ-ქაბირი** (1728 — 8. V. 1773), ეგვ. მმართველი 1763—1772, მამლუქი; 1741 ეგვიპტეში ტყვედ გაყიდული ქართველი. რუსეთ-ოსმალეთის ომის დროს (1768 — 74) რუსეთს დაუკავშირდა, ოსმ. სულთანს აუჯანყდა და 1769 ეგვ. დამოუკიდებლობა გამოაცხადა; 1771 ეგვ. სულთნის ტიტული მიიღო. ილაშქრა არაბეთში და ჰიჯაზი შემოიერთა. 1772 სეფედის (პალესტინა) შეიხ დაგერთან ერთად სირიაში ილაშქრა, აიღო დამასკი, საიდა, ალყა შემოარტყა იაფას. მამლუქ მხედართმთავართა ერთი ნაწილი აბუ ზაჰაბის მეთაურობით განუდგა მას. ალი-ბეი შეებრძოლა განდგომილთ, დამარცხდა და აქაში გაიქცა. შემდეგ რუსების სამხ. დახმარებით გადაახალისა ჯარი და 1773, ხელისუფლების აღდგენის მიზნით, მეამბოხე ბეგების წინააღმდეგ დაიძრა, მაგრამ სამიჰის ბრძოლაში დამარცხდა და ტყვედ ჩავარდა. მოკლეს კაიროში.

*ა. მენთეშაშვილი.*

**ალიბეკი,** მწვერვალი აფხ. კავკასიონის მთავარ წყალგამყოფ ქედზე, საქ. სსრ და ყარაჩაი-ჩერქეზეთის აო საზღვარზე, მდ-ების ჩხალთისა (კოდორი) და დომბაის (თებერდა) სათავეებში. სიმაღლე 3868 *მ*. აგებულია კამბრიულისწინა და ქვედაპალეოზოური კრისტ. ფიქლებით. დაფარულია მუდმივი თოვლით. ა-ზე პირველად 1936 ავიდნენ ჩხალთის ხეობიდან.

**ალიბი** (ლათ. alibi — სხვაგან), უდანაშაულობის მტკიცებულება, რ-იც იმას ემყარება, რომ ბრალდებული (ან ეჭვმიტანილი) დანაშაულის ჩადენის მომენტში იმყოფებოდა არა იქ, სადაც დანაშაულია ჩადენილი, არამედ სხვა ადგილას. თუმცა ა. ყოველთვის არ მოწმობს უდანაშაულობას (მაგ., წამქეზებელი იშვიათად იმყოფება დანაშაულის ჩადენის ადგილას).

**ალიგარჰი,** ქალაქი ჩრდ. ინდოეთში, უტარ-პრადეშის შტატში. 254 ათ. მცხ. (1971). სატრანსპ. კვანძი. ბამბის ქსოვილების, ლითონის ნაკეთობათა, მინის წარმოება. სავაჭრო ცენტრი (მარცვლეული, ბამბა, შაქრის ლერწამი). ყოველწლიურად იმართება ბაზრობა. შემორჩენილია 1524 აგებული ფორტი. მუსლ. უნ-ტი (1920).

**ალიგატორი** (Alligator < ესპ. el lagarto — ხვლიკი), ქვეწარმავლების გვარი ნიანგების რიგისა. ცნობილია ორი სახეობა: მისისიპის ა. (A. mississippiensis), 6,3 *მ*-მდე სიგრძისა, დიდი რაოდენობით გვხვდებოდა ჩრდ. ამერიკის სამხრ.-აღმ. ნაწილში. ინტენს. რეწვის შედეგად მისი რაოდენობა შემცირდა და ამჟამად უმთავრესად ფლორიდის ჭაობებში

ბინადრობს; ცოტაოდენი შემორჩენილია სხვა ადგილებშიც; ჩ ი ნ უ რ ი ა. (A. sinensis), 2,5 *მ*-მდე სიგრძისა, გვხვდება მდ. იანძიძიანის ქვემოწელში. ახალგაზრდა ა. იკვებება წყლის მწერებითა და კიბოსნაირებით, ზრდასრული — ბაყაყებით, გველებითა და თევზებით; ზოგჯერ თავს ესხმის სხვა ცხოველებსაც.

**ალიგერი** მარგარიტა იოსების ასული [დ. 24. IX (7. X). 1915, ოდესა], რუსი საბჭოთა პოეტი. სკკპ წევრი 1942-იდან. პირველი ნაწარმოები დაბეჭდა 1933. გამოქვეყნებული აქვს ლექსთა კრებულები: „დაბადების წელი" (1938), „ქვები და ბალახები" (1940), „მამაცთა ხსოვნას" (1942), „ლირიკა" (1943), „პირველი ნიშნები" (1948), „ლენინის გორაკები" (1953), „რამდენიმე ნაბიჯი" (1962), „ლექსები" (1967), პოემა „ზოია" (1942; სსრკ სახელმწ. პრემია, 1943), პიესა „ზღაპარი სიმართლის შესახებ" (1945), დრამატ. პოემა „პირველი ქუხილი" (1947) და სხვ. ა-ის პოეზიის მთავარი გმირია საბჭ. ადამიანი — პირველი ხუთწლედების ენთუზიასტი-მშენებელი, სამამულო ომის გმირი, ჩვენი თანამედროვე. დაჯილდოებულია 2 ორდენით.

*თხზ*.: Стихотворения и поэмы, т. 1—2, М., 1970; [წიგნში] რუსული პოეზიის ანთოლოგია, თბ., 1948.

**ალიგოტე,** ფრანგული თეთრყურძნიანი საღვინე ვაზის ჯიში. ნაყოფს იძლევა ყლორტების 90%. მტევნის საშ. წონა 125—130 *გ*, მწიფდება სექტ. I ნახევარში. საშ. მოსავლიანობა 90—100 *ც/ჰა*-ზე. გავრცელებულია მევენახეობის თითქმის ყველა რ-ნში. ტრანსპორტაბელურია. საქართველოში მოჰყავთ იმერეთსა და ქართლში. ა-საგან მზადდება მაღალხარისხოვანი სუფრის ღვინო „მუხრანული", რ-იც შეიცავს 10—11% ალკოჰოლს, მჟავიანობა ზომიერი (6—7%) აქვს. განთქმულია კარგი სხეულითა და ჰარმონიულობით. ა-ს იყენებენ შამპანური ღვინის მასალის დასამზადებლადაც. საფრანგეთში მისგან აყენებენ მასობრივი მოხმარების მსუბუქ თეთრ ღვინოს. *მ. რამიშვილი.*


ალიგოტე.



სქემაზე: 1. ალიდადა; 2. ლიმბი.

**ალიდადა** (გვიანდ. ლათ. alidada<არაბ. ალ-იდადა — სახაზავი), გეოდეზიური და ასტრონ. კუთხსაზომი ხელსაწყოების დეტალი. ბრუნავს ლიმბის ღერძის გარშემო. ა-ის მოპირდაპირე ბოლოებში დამაგრებული ორი ვერნიერის ან მიკროსკოპის მეშვეობით აითვლება ლიმბის კუთხის დანაყოფები.

**ალიდები,** 1. შიიტების მეორე სახელწოდება. 2. ფეოდ. დინასტიები მუსლ. აღმოსავლეთში, თავს თვლიდნენ ხალიფა *ალის* ან მისი შვილების ჰასანისა და *ჰუსეინის* შთამომავლებად; მაგ., ჰასანის შთამომავლებად თავს აცხადებდნენ *იდრისიდები* მაღრიბში, სულეიმანიდები — არაბეთსა და ჩრდ. აფრიკაში და სხვ. ჰუსეინის მემკვიდრეობას იჩემებდნენ *ფატიმიდები, ზეიდიტები* და სხვ. ზოგიერთი დინასტია ალის უფრო შორეული მემკვიდრის შტოდ ასაღებდა თავს, მაგ. *სეფიანები* თითქოს მომდინარეობდნენ ალის მერვე თაობის წარმომადგენლის, მეშვიდე იმამის მუსა ქაზემისაგან.

**ალიე** (Allier), მდინარე საფრანგეთში, მდ. ლუარის მარცხ. შენაკადი. სიგრძე 410 *კმ*. სათავე აქვს სევენის დას. მთისწინეთში. მიედინება საფრ. ცენტრ. მასივზე, ალაგ ღრმა, ალაგ გაშლილ ხეობაში. წყალდიდობა — გაზაფხულსა და შემოდგომაზე. საშ. წლ. ხარჯი 140 *მ*$^3$/*წმ*, მაქს. — 6000 *მ*$^3$/*წმ*. სანაოსნოა ქ. ისუარიდან. ჩამოუდის ქ-ებს ვიშისა და მულენს.

**ალიევა** ფაზუ (დ. 5. XII. 1932, სოფ. გინიჩუტლი, ხუნძახის რ-ნი, დაღესტნის ასსრ), ხუნძი საბჭ. პოეტი ქალი. დაღ. ასსრ სახ. პოეტი (1969). სკკპ წევრი 1965-იდან. ნაწარმოებებს ბეჭდავს 1949-იდან. ავტორია კრებულებისა „მშობლიური სოფელი" (1959), „გაზაფხულის ქარი" (1962), „წამი" (1967) და სხვ., პოემებისა „ზღვის პირას" (1961), „ილიჩი ყველას გულშია" (1965), რომანებისა „ბედი" (1964), „ქარი ვერ წაიღებს მიწის ბელტს" (1967, ნ. ოსტროვსკის სახ. კონკურსის პრემია). დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის" ორდენით.

**ალიევი** მირზაღა ალი-ოღლუ (1883, სოფ. გოვსანი, — 25. X. 1954, ბაქო), აზერბაიჯანელი საბჭ. მსახიობი, სსრკ სახ. არტისტი (1949). სკკპ წევრი 1943-იდან. ორგზის სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1943, 1948). აზერბაიჯანული თეატრის ფუძემდებლის ჯ. ზეინალოვის მოწაფე. სასცენო მოღვაწეობა დაიწყო ბაქოში (1906). 1920-იდან იყო ბაქოს აზიზბეკოვის სახ. თეატრის მსახიობი. აქტიურად მონაწილეობდა აზერბ. საბჭ. თეატრის ჩამოყალიბებაში, იყო ბაქოს სატირულ-აგიტაციური თეატრის ერთ-ერთი ორგანიზატორი (1921—24). განასახიერა ჰაჯიყარას, ვეზირის (ახუნდოვის „ჰაჯი ყარა" და „ლენქორანის სახანოს ვეზირი"), სულთან-ბეის (ჰაჯიბეკოვის „არშინ მალ ალან"), ოდამდის (ჯაბარლის „ცეცხლის საცოლე"), მეშადი გულამ ჰუსეინის (იბრაჰიმოვის „მუჰაბეთი"), ნაჯაფ-ბეის (მამედხანლის „აღმოსავლეთის დილა"), ოსიპის (გოგოლის „რევიზორი"), ლუკას (გორკის „ფსკერზე") და სხვ. როლები. დაჯილდოებულია ორი ორდენით.


მ. ალიევი.

**ალიევი** ჰეიდარ ალირზა-ოღლუ (დ. 10. V. 1923, ქ. ნახიჩევანი), საბჭ. პარტ. და სახელმწ. მოღვაწე. სკკპ წევრი 1945-იდან. დაიბადა მუშის ოჯახში. დაამთავრა აზერბ. სახელმწ. უნ-ტის ისტ. ფაკ-ტი. 1941—49 საპასუხისმგებლო თანამდებობები ეკავა ნახიჩევნის ასსრ სახელმწიფო უშიშროების ორგანოებსა და მინისტრთა საბჭოში. 1949—50 სწავლობდა. 1950—64 ხელმძღვანელ სამუშაოზე იყო აზერბ. სსრ სახელმწ. უშიშროების სამინისტროში, შინაგან საქმეთა სამინისტროსა და აზერბ. სსრ მინისტრთა საბჭოსთან არსებულ სახელმწ. უშიშროების კომიტეტში. 1964—67 იყო აზერბ. სსრ მინისტრთა საბჭოსთან არსებული სახელმწ. უშიშროების კომიტეტის თავ-რის მოადგილე, 1967-იდან კი ამავე კომიტეტის თავ-რე. 1969 ივლისიდან აზერბ. კპ ცკ პირველი მდივანია. სკკპ XXIV ყრილობის დელეგატი, სკკპ ცკ წევრი. სსრკ VIII და IX მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი, აზერბ. სსრ უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. აქვს გენ.-მაიორის სამხ. წოდება. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, წითელი ვარსკვლავის ორდენითა და მედლებით.


ჰ. ალიევი.

**ალიენდე გოსენსი** (Allende Gossens) სალვადორ (დ. 1908, ვალპარაისო, — 11. IX. 1973, სანტიაგო), ჩილეს პრეზიდენტი 1970 წ. 3 ნოემბრიდან. ჩილეს სოციალისტური პარტიის ლიდერი. „ხალხთა შორის მშვიდობის განმტკიცებისათვის" საერთაშორისო ლენინური პრემიის ლაურეატი (1973). 1932 დაამთავრა ჩილეს უნ-ტის სამედ. ფაკ-ტი. 1937-იდან იყო დეპუტატთა პალატის წევრი. 1938 აირჩიეს სოციალ. პარტიის გენერალური მდივნის მოადგილედ, 1942 — გენერალურ მდივნად. 1939—42 იყო ჯანმრთელობის მინისტრი, 1945—70 — სენატორი; 1966—69 — სენატის თავ-რე. 1952, 1958, 1964 იყო ჩილეს პრეზიდენტობის კანდიდატი. 1970 არჩევნებში ა-ს კანდიდატურა წამოაყენა სახალხო ერთიანობის ბლოკმა (იხ. *ჩილე*. ისტ. ნარკვევი). სახალხო ერთიანობის მთავრობამ ა-ს მეთაურობით განახორციელა პროგრ. სოც.-ეკონ. ღონისძიებები, დაამყარა მეგობრული ურთიერთობა საბჭოთა კავშირთან და სხვა სოციალ. ქვეყნებთან. 1972 და 1973 ა. ოფიციალური ვიზიტით იმყოფებოდა საბჭოთა კავშირში. 1973 წ. 11 სექტ. მოკლეს ადგილ. და გარეშე რეაქციული ძალების მიერ მოწყობილი სამხედრო გადატრიალების დროს.


ს. ალიენდე გოსენსი.

**ალიზადე** აბდულქერიმ ალი-ოღლუ (დ. 11. I. 1906), აზერბ. საბჭ. ისტორიკოსი, აღმოსავლეთმცოდნე, აზერბ. და მომიჯნავე ქვეყნების შუასაუკ. ისტ. სპეციალისტი. 1930 დაამთავრა ლენინგრადის აღმოსავლეთმცოდნეობის ინ-ტი. აზერბ. სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1955), აზერბ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1960). 1958—63 აზერბ. სსრ მეცნ. აკად. აღმოსავლეთმცოდნეობის ინ-ტის დირექტორი. ა-ს ძირითადი გამოკვლევაა „აზერბაიჯანის სოციალურ-ეკონომიკური და პოლიტიკური ისტორია XIII—XIV სს-ში" (1956). 1947 ე. ბერტელსთან ერთად გამოაქვეყნა ნიზამი განჯევის თხზულებათა სამეცნ.-კრიტ. ტექსტები (სახელმწ. პრემია, 1948).

**ალიზარინი,** ორგ. ნაერთი, ნარინჯისფერი კრისტ. ნივთიერება, წყალში ძნელად იხსნება, კარგად იხსნება ტუტეთა წყალხსნარებში და ორგ. გამხსნელებში; $t_{დნ}$ 289°C. ა-ს შეიცავს ენდროს ფესვები, რ-ის ექსტრაქტს ძველ ეგვიპტეში, სპარსეთსა და ინდოეთში საღებავად იყენებდნენ. ძველად ენდროს ფესვები ევროპაში აღმ. ქვეყნებიდან შეჰქონდათ და „ალიზარის" ეძახდნენ. მცენარისაგან საღებარი პირველად ფრანგმა ქიმიკოსებმა პ. რობიკემ და ჟ. კოლენმა გამოყვეს (1826). მრეწველობაში ა. მიიღება ანთრაქინონ — β-სულფომჟავას ტუტეებთან შედნობით დამჟანგველების თანაობისას. ა. ზოგიერთი მრავალვალენტოვანი ლითონის მარილთან იძლევა შეფერილ კომპლექსნაერთებს — ე. წ. ლაქებს, რ-ებიც მტკიცედ უერთდებიან საფეიქრო ბოჭკოს. ამჟამად ა-ს საფეიქრო ნაწარმის საღებრად თითქმის აღარ ხმარობენ, რადგან მრავალ ახალ საღებართან შედარებით იგი მდარე ხარისხისაა და უფრო ძვირი ღირს. ა-ს იყენებენ როგორც ნახევარპროდუქტს სხვა საღებრების სინთეზისათვის, ა-ის ალუმინის ლაქს (კრაპლაქს) კი — სამხატვრო საღებავების დასამზადებლად და პოლიგრაფიაში.



ალიზარინი.

**ალიზარინის საღებრები,** სინთეზური საღებრები, ალიზარინის წარმოებულები; განეკუთვნება ანთრაქინონის საღებრების ჯგუფს. იყენებენ საფეიქრო მრეწველობაში.

**ალიზი,** საშენი მასალა; გამოუწვავი, მზეზე გამომშრალი აგური (ძვ. ქართულში ა. გამომწვარ აგურსაც ნიშნავდა). ა. მზადდება ხელით ან ყალიბით თიხისაგან, რ-საც სიმტკიცისთვის ორგანულ ან არაორგანულ მინარევებს (დაკეპილი თივა, ნამჯა, მსხვილმარცვლოვანი ქვიშა და სხვ.) უმატებენ. მისი ფორმა და ზომები სხვადასხვა დროსა და სხვადასხვა ადგილზე განსხვავებული იყო. ცნობილია მართკუთხა, კვადრატული, ლეკა-

ლური (მოხრილი), პლანოკონვექსური (ძირბრტყელი, ამოზურგული) და სხვ. მოყვანილობის ა.; ახალი ქვის ხანიდან ა. განსაკუთრებით გავრცელდა ახლო აღმ. ქვეყნებში. საქართველოში ა-ის ნაგებობანი ცნობილია ძვ. წ. VI—IV ათასწლეულიდან (*შულავრის გორა*, *არუხლოს გორა* და სხვ.). ანტიკურ ხანაში ა. იყო ერთ-ერთი ძირითადი საშენი მასალა (*არმაზციხე*, *სარკინე*, *ვანი* და სხვ.). ადრინდ. ფეოდ. ხანაში ზოგიერთ ქალაქს (*მცხეთა*, *ურბნისი*) ა-ის გალავანი ერტყა. დროებითი შენობებისათვის ა-ს დღესაც იყენებენ.

*ლიტ.*: ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., მასალები ქართველი ერის მატერიალური კულტურის ისტორიისათვის, [ტ.] 1—მშენებლობის ხელოვნება ძველ საქართველოში, თბ., 1946. *ა. ჯავახიშვილი.*


ს. ალილუევი.

**ალი იბნ ჯაფარის მონეტების განძი,** 1953 თბილისში, მეჩეთის ნანგრევებში აღმოჩენილი ვერცხლის 411 მონეტა, მოჭრილი ჰიჯრის 418 (1028) თბილისის ამირა ალი იბნ ჯაფარის სახელით. განძს დიდი მნიშვნელობა აქვს თბილისის საამიროს პოლიტ. და ეკონ. ისტ. ზოგიერთი საკითხის გასაშუქებლად.

*ლიტ.*: К а п а н а д з е Д. Г., Клад монет начала XI в. тбилисского эмира Али ибн Джафара, «Эпиграфика Востока», 1961, кн. 14. *გ. დუნდუა.*

**ალი-ილაჰი** (არაბ.-სპარს.: ალი-ილაჰი—ალის გამღმერთებლები), ა ჰ ლ-ი ჰ ა კ ი (არაბ.-სპარს.: ჭეშმარიტების ადამიანები), შიიტების ერთ-ერთი სექტა, რ-იც აღმერთებს მეოთხე ხალიფასა და შიიტების პირველ იმამს ალის. წარმოიშვა XV ს-ში. სექტის წევრები იყვნენ გლეხები, მეჯოგეები, ხელოსნები და წვრილი ვაჭრები. XV—XVI სს-ში ა. აქტიურად უჭერდა მხარს ყიზილბაში შიიტების ბრძოლას სუნიტური სახელმწიფოების *აყ-ყოიუნლუს* და ოსმალეთის წინააღმდეგ. XIX ს. ბოლოს სექტამ დაკარგა სოც. სიმწვავე. ამჟამად მისი ცენტრია ქ. ქირმანშაჰი. სექტას მიმდევრები ჰყავს თეირანში და სხვ. ქალაქებში, ასევე ირანის აზერბ. და ქურთისტანის სოფლებში.

*ლიტ.*: Ж у к о в с к и й В. А., Секта людей истины — Ахл-и хакк в Персии, «Записки Вост. отделения Рус. археол. об-ва», 1887, т. 1, в. 2; М и н о р с к и й В. Ф., Материалы для изучения персидской секты «Люди истины», или Али-илахи, ч. 1, М., 1911; П е т р у ш е в с к и й И. П., Ислам в Иране в VII—XV вв., Л., 1966, с. 307—309.


ი. ალიმარინი.

**ალიკანტე** (Alicante), ქალაქი, ნავსადგური და კურორტი სამხრ.-აღმ. ესპანეთში (ვალენსია), ალიკანტეს პროვ. ადმ. ცენტრი. მდებარეობს ხმელთაშუა ზღვის სანაპიროზე. 162 ათ. მცხ. (1969). სარკინიგზო კვანძი. მევენახეობა-მეღვინეობის რ-ნის ერთ-ერთი ცენტრი. კვების, ქიმ., ლითონდამასამუშ., საფეიქრო, ცემენტის მრეწველობა. გააქვთ ღვინო („ალიკანტე") და ხილბოსტნეულის პროდუქცია. ა. ძველად რომაელთა დასახლება იყო და ლუცენტუმი ერქვა; VIII—XIII სს-ში, არაბობის ხანაში, ალ-ლუკანტი ეწოდებოდა. 1490-იდან აქვს ქალაქის სტატუსი. შემორჩენილია წმ. ბარბარეს ციხე (შუა საუკ.).

**ალიკატა** (Alicata) მარიო (9. V. 1918—6. XII. 1966), იტალიის მუშათა მოძრაობის მოღვაწე, პუბლიცისტი და ლიტ. კრიტიკოსი. 1940 დაამთავრა რომის უნ-ტის ლიტ. ფაკ-ტი. იმავე წელს გახდა იტალ. კომპარტიის (იკპ) წევრი. 1940—42 იკპ-ის რომის იატაკქვეშა ორგანიზაციის ერთ-ერთი ხელმძღვანელი იყო. 1943—45 აქტიურად მონაწილეობდა წინააღმდეგობის მოძრაობაში. 1943—44 და 1960—66 იყო გაზ. „უნიტას" („Unità") მთავარი რედაქტორი. 1946-იდან იკპ ცკ წევრი, 1956-იდან მისი ხელმძღვანელობის, ხოლო 1966-იდან პოლიტბიუროს წევრი. II მსოფლიო ომის შემდეგ ა. იტალიის პარლამენტის ყველა მოწვევის დეპუტატი იყო. მას ეკუთვნის გამოკვლევები მუშათა მოძრაობისა და „სამხრეთის საკითხის" შესახებ. როგორც ლიტ. კრიტიკოსი უმთავრესად რეალიზმისა და ნეორეალიზმის პრობლემებს ეხება.

**ალილენგიუმი** (გვიანდ. ბერძნ. allēlengon<ძვ. ბერძნ. allēlōn—საურთიერთო, თანაზიარი და engyē — თავდებობა), სახელმწ. ბეგარა ბიზანტიაში (შემოიღეს X ს. I ნახ.), ეკისრებოდა თემს თანასოფლელის მიტოვებული მიწით სარგებლობისათვის (მისი სიკვდილის, გაქცევის თუ სხვა შემთხვევაში). მსგავსი სახელმწ. ბეგარა (ეპიბოლა) გვხვდება გვიანდელ რომის იმპერიაშიც, მაგრამ სადავოა, რომ ა. ეპიბოლისაგან წარმოდგებოდეს. ბიზანტიის ზოგიერთ რ-ნში (ტრაპიზონი) ა. XIV ს-მდე შემორჩა და თემს თავდაპირველად სახელმწიფო ხაზინას უმორჩილებდა, XIII—XIV სს-ში კი — ფეოდალს. ვიწრო გაგებით ა. იყო დინატების გადასახადი ბეითალმან მიწებზე. იგი შემოიღო *ბასილი II-მ*, გაუქმდა XI ს-ში.

**ალილის სპირტი,** $CH_2{=}CH{-}CH_2OH$, ორგ. ნაერთი, უმარტივესი უჯერი სპირტი, მძაფრსუნიანი უფერო სითხე, $t_{დუღ}$ 96,9°C. კარგად იხსნება სპირტში, ეთერსა და წყალში. მიიღება ალილქლორიდის ჰიდროლიზით: $CH_2{=}CHCH_2Cl + H_2O \rightarrow CH_2{=}CHCH_2OH + HCl$. იყენებენ გლიცერინის, სინთეზური ფისებისა და პლასტმასების მისაღებად.

**ალილო,** ქართ. საწესო სიმღერა. სრულდებოდა შობის წინა ღამეს. შეიკრიბებოდა რამდენიმე კაცი (სულ მცირე 3, რადგან სიმღერა სამხმიანია), ჩამოუვლიდა ყოველ ოჯახს და სიმღერით დღესასწაულს მიულოცავდა. მასპინძელი მომღერლებს სანოვაგით ასაჩუქრებდა (აუცილებლად უნდა გაეტანებინათ კვერცხი — სიცოცხლისა და ნაყოფიერების სიმბოლო). ა-ს ტექსტებში („ოცდახუთსა დეკემბერსა", „ჩიტი ლობეზე შემოჯდა", „წისქვილს პური დავარიგე" და სხვ.) გამოთქმული იყო ჯანმრთელობის, ბედნიერებისა და ბარაქიანობის სურვილი. ა. მთელ საქართველოში იყო გავრცელებული და ყველა კუთხეში თავისებურად ასრულებდნენ. სიმღერას წარმართული ჰანგი უდევს საფუძვლად; „ა.", როგორც ჩანს, მოგვიანებით დაერქვა (*ალილუიასგან*). ვარაუდობენ, რომ საშობაო და სააღდგომო სიმღერების საერთო სახელწოდება უნდა ყოფილიყო *ჭონა*.

*ლიტ.*: ქართული ხალხური სიტყვიერება (ქრესტომათია), შედგ. და გამოც. ქს. სიხარულიძის მიერ, თბ., 1970. *ქ. სიხარულიძე. თ. მამალაძე.*

**ალილუევი** სერგეი იაკობის ძე [25. IX (7. X). 1866 სოფ. რამონი, ნოვოხოპიორსკის მაზრა, ვორონეჟის გუბ.,—27. VII. 1945], რევ. მოძრაობის მოღვაწე რუსეთში. კომპარტიის წევრი 1896-იდან. რუსეთის სამივე რევოლუციის აქტიური მონაწილე. დაიბადა გლეხის ოჯახში. 1890-იდან მუშაობდა თბილისში, ამიერკავკასიის რკინიგზის მთავარ სახელოსნოებში. მონაწილეობდა თბილისის მუშათა საპირველმაისო დემონსტრაციაში (1901). 1907-მდე რევ. მოღვაწეობას ეწეოდა თბილისში, ბაქოში, მოსკოვში, დონის როსტოვში. შვიდჯერ იყო დაპატიმრებული და ორჯერ გადასახლებული. 1907—18 მუშაობდა პეტერბურგში. 1912—17 მის ბინას თავს აფარებდნენ ციხიდან და გადასახლებიდან გამოქცეული ბოლშევიკები (ი. სტალინი, მ. კალინინი, ა. ენუქიძე, ს. შაუმიანი, ა. ჯაფარიძე და სხვ.). 1917 ივლ. დღეების შემდეგ აქ იმალებოდა ვ. ი. ლენინი. სამოქალაქო ომის წლებში ა. არალეგალურად მუშაობდა უკრაინასა და ყირიმში. 1921 იყო იალტის რევკომის წევრი. შემდეგ საპასუხისმგებლო თანამდებობებზე ეკავა მოსკოვში, ლენინგრადში, უკრაინაში.

*თხზ.*: Пройденный путь, М., 1956.

**ალილუია,** ა ლ ე ლ უ ი ა (ძვ. ებრ. ჰალელუია — აქებდით უფალს), იუდაიზმში უფლის სახოტბო შეძახილი, ქრისტიანულ ღვთის მსახურებაში საზეიმო საგალობელი ან მისი მისამღერი; სხვადასხვა ლოცვის ბოლოს დასართავი სიტყვა (ზოგ ლოცვას დაერთვის სამჯერ, ზოგს შვიდჯერ და მეტჯერ). ქართულ ეკლესიაში იხმარება ძვ. დროიდან. როგორც სასიმღერო ტიპი გავრცელებულია პროფ. (კლასიკურ და თანამედროვე) მუსიკაში.

**ალიმარინი** ივანე პავლეს ძე [დ. 29. VIII (11. IX). 1903, მოსკოვი], საბჭ. ქიმიკოს-ანალიტიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1966, წ.-კორ. 1953). პროფესორი (1950-იდან), მოსკ. სახელმწ. უნ-ტის ანალიზური ქიმ. კათედრის გამგე, სსრკ მეცნ. აკად. გეოქიმ. და ანალიზური ქიმ. ინ-ტის ლაბორ. გამგე (1949-იდან). ა-მა დაამუშავა მინერალების, მადნებისა და ლითონების რაოდენობითი მიკრო- და ულტრამიკროქიმიური ანალიზის მეთოდები. სსრკ-ში პირველმა დანერგა ნახევარგამტარებში მინარევების ნეიტრონულ-აქტივაციური განსაზღვრის მეთოდი. დაჯილდოებულია 3 ლენინის ორდენით და სხვ. ორდენებით.

*თხზ.*: Количественный микроанализ минералов и руд, М., 1961 (თანაავტ.: Б. И. Фрид); Неорганический ультрамикроанализ, М., 1960 (თანაავტ.: М. Н. Петрикова).

*ლიტ.*: И. П. Алимарин. К шестидесятилетию со дня рождения, «Заводская лаборатория», 1963, т. 29, № 9.

**ალიმენტარული ანემია მოზარდეულისა** (Anaemia alimentaris), რ კ ი ნ ა დ ე ფ ი ც ი ტ უ რ ი ა ნ ე მ ი ა, სას.-სამ. ცხოველის დაავადება, რ-ის დროსაც სისხლმბადი ორგანოები ზიანდება. დაავადება გავრცელებულია ყველგან, უმთავრესად შემოდგომა-ზამთრისა და ადრე გაზაფხულის პერიოდში. უფრო ხშირად უჩნდება 5—35 დღის გოჭს და იშვიათად სხვა მოზარდეულს. დაავადების ძირითადი მიზეზია ჰემოგლობინის წარმოსაქმნელად საჭირო რკინის უკმარობა სწრაფმზარდი ცხოველის ორგანიზმში. დაავადების განვითარებას ხელს უწყობს ბნელი, ნესტიანი, დახუთული სადგომი. ყველა სახეობის ცხოველისათვის დაავადების საერთო ნიშანია ლორწოვანი გარსის ფერმკრთალობა, გახშირებული სუნთქვა, მალე დაღლა.

მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: მიკროელემენტების — რკინის, კობალტისა და სპილენძის შემცველი პრეპარატების კუთხში შეყვანა ან საკვებთან ერთად მიცემა; ცილით, ვიტამინით, მინერალური ნივთიერებებით მდიდარი საკვები. დაავადების თავიდან ასაცილებლად საჭიროა ცხოველის შენახვა სუფთა, ნათელ სადგომში, მისი ხანგრძლივად ყოფნა ჰაერზე.

**ალიმენტაცია** (<ლათ. alimentum — საზრდო, სარჩო), სახელმწ. დახმარება დაბადებით თავისუფალი, ღარიბი და ობოლი ბავშვებისათვის ძვ. რომში. დააწესეს იმპერატორებმა *ნერვამ* და *ტრაიანემ*. ვაჟებს 18 წლამდე ყოველთვიურად 16 სესტერციუსი ეძლეოდათ, გოგონებს 14 წლამდე 12 სესტერციუსი. იტალიის ქალაქებსა და პროვინციებში შეიქმნა აგრეთვე კერძო საქველმოქმედო, საალიმენტაციო ფონდები. ვარაუდობენ, რომ ა. III ს. შუახანებამდე არსებობდა.

**ალიმენტი** (ლათ. alimentum—სარჩო, საზრდო), სარჩო, რ-იც კანონის ძალით ერთმა პირმა უნდა აძლიოს მეორეს ნათესაურ, ცოლქმრულ ან სხვ. ურთიერთობასთან დაკავშირებით. საბჭ. კანონმდებლობით დადგენილია, თუ ვისა აქვს ა-ის მიღების უფლება, ვინ არის მოვალე იხადოს ა. და როგორია ა-ის ოდენობა და გადახ-

დის ვადები. მშობლები მოვალენი არიან არჩინონ თავიანთი არასრულწლოვანი შვილები (შვილად აყვანილები), აგრეთვე შრომაუუნარო სრულწლოვანი შვილები, თუ მათ დახმარება სჭირდებათ. შვილების რჩენა მშობლებს თანაბრად ეკისრებათ. თუ მშობლები დაქორწინებული არ არიან, ა-ის გადახდა მამას მხოლოდ იმ შემთხვევაში დაეკისრება, თუ მისი მამობა დადგენილია მშობლების ერთობლივი განცხადებით ან სასამართლოს გადაწყვეტილებით. არასრულწლოვანი შვილების სარჩენად ა-ის გადამხდელს ევალება გადაიხადოს თავისი ხელფასის (შემოსავლის) განსაზღვრული ნაწილი, ერთი შვილის სარჩენად — 1/4, ორისა — 1/3, სამი და მეტი შვილის სარჩენად — შემოსავლის 1/2. სასამართლოს შეუძლია შეამციროს ამ წილთა ოდენობა, თუ ა-ის გადამხდელს სხვა არასრულწლოვანი შვილებიც ჰყავს და დადგენილი ოდენობით ა-ის გადახდის შემდეგ ისინი იმ შვილებზე უარეს მატერიალურ მდგომარეობაში აღმოჩნდებიან, რ-ებიც ა-ს იღებენ; თუ ა-ის გადამხდელი I ან II ჯგუფის ინვალიდია; თუ შვილები, რ-ებსაც ა-ს უნიშნავენ, მუშაობენ და საკმაო ხელფასი აქვთ. როდესაც მშობელს, რ-იც ვალდებულია ა. იხადოს, მტკიცე შემოსავალი არა აქვს (მწერალი, მხატვარი და სხვ.), აგრეთვე კანონით გათვალისწინებულ ზოგ სხვა შემთხვევაში, ა-ის ოდენობა შეიძლება განისაზღვროს მტკიცე ყოველთვიური ფულადი თანხით.

სრულწლოვანი შვილი (ნაშვილები) ვალდებულია არჩინოს შრომაუუნარო მშობლები, რ-თაც დახმარება ესაჭიროებათ. ურთიერთრჩენის მოვალეობა კანონით განსაზღვრულ შემთხვევებში ეკისრება ოჯახის სხვა წევრებსაც: ცოლ-ქმარს, ბებიას, ბაბუას და შვილიშვილებს, და-ძმებს, დედინაცვალს, მამინაცვალს და გერს, აღმზრდელსა და აღზრდილს. შრომაუუნარო მეუღლის რჩენა გარკვეულ პირობებში სავალდებულოა განქორწინების შემდეგაც, ხოლო თუ ა-ის მიმღები ხელმეორედ დაქორწინდა, სარჩოს მოთხოვნის უფლება ისპობა. მხარეთა მატერ. და ოჯახური მდგომარეობის მიხედვით სრულწლოვან შრომაუუნარო პირთათვის განკუთვნილი ა-ის ოდენობა განისაზღვრება მტკიცე ფულადი თანხით.

საალიმენტო უფლება-მოვალეობა მემკვიდრეობით არ გადადის და ისპობა ერთ-ერთი მხარის სიკვდილის შემთხვევაში. ვინც ნებაყოფლობით არ იხდის ა-ს, მას სასამართლოს წესით დაეკისრება გადახდა. საალიმენტო სარჩელის წარმდგენი მთელი რიგი პროცესუალური შეღავათებით სარგებლობს (არ იხდის სახელმწ. ბაჟს, შეუძლია შეიტანოს სარჩელი როგორც მოპასუხის, ისე მოსარჩელის საცხოვრ. ადგილის მიხედვით და ა. შ.). სასამართლოს გადაწყვეტილება ა-ის გადახდევინების თაობაზე სრულდება დაუყოვნებლივ, მანამდეც კი, ვიდრე გადაწყვეტილებას კანონიერი ძალა მიეცემოდეს. თუ მშობელი ბოროტად არიდებს თავს სასამართლოს გადაწყვეტილებით დაკისრებული ა-ის გადახდას ანდა მის კმაყოფაზე მყოფი არასრულწლოვანი ან შრომაუუნარო შვილის რჩენას, იგი პასუხს აგებს სისხლისსამართლებრივი წესით. ამ დანაშაულისათვის კანონი ითვალისწინებს თავისუფლების აღკვეთას ერთ წლამდე ან გამასწორებელ სამუშაოებს იმავე ვადით. კანონით ისჯება ისიც, ვინც სასამართლოს მიერ დანიშნულ მატერ. დახმარებას არ უწევს შრომაუუნარო მშობლებს ან მეუღლეს.

*წყარო:* საქართველოს სსრ საქორწინო და საოჯახო კოდექსი, თბ., 1971, თ. I (მ. 26—30), X, XI, XII; საქართველოს სსრ სისხლის სამართლის კოდექსი, თბ., 1969, მ. 124, 126.

*თ. ცაგურია. ო. გამყრელიძე.*

**ალი-მირზა,** კახეთის მეფის დავით II-ის უფროსი ვაჟის *ალექსანდრე ბატონიშვილის* მაჰმადიანური სახელი.

**ალი მოჰამადი,** იხ. *ბაბი* სეიდ ალი მოჰამადი.

**ალი მუჰამედი** (1878—1931), ინდოელი საზ. მოღვაწე და ჟურნალისტი. დაიბადა რამპურის რაჯის მოხელის ოჯახში. დაამთავრა ალიგარჰის კოლეჯი და ოქსფორდის უნ-ტი. 1912—15 თავის ძმასთან ალი შაუკატთან ერთად სცემდა გაზ. „კომრადს“ და „ჰამდარდს“, რ-ებმაც დიდი როლი ითამაშეს ინდოეთის მუსლიმანთა პოლიტ. თვითშეგნების გაღვიძებაში. 20-იან წწ-ში იყო ხალიფატური მოძრაობის ერთ-ერთი ორგანიზატორი, *მუსლიმანური ლიგის* და ინდოეთის პარტია ეროვნ. კონგრესის ერთ-ერთი ხელმძღვანელი. მოითხოვდა ინდუსებისა და მუსლიმანთა ერთიანობას ინდოეთის თავისუფლებისათვის ბრძოლაში.

**ალიმჯან ჰამიდი** (12. XII. 1909, ქ. ჯიზახი, — 3. VII. 1944), უზბეკი საბჭ. პოეტი, პუბლიცისტი, კრიტიკოსი. სკკპ წევრი 1942-იდან. უზბ. სსრ მეცნ. აკად. წ.-კორ. (1943). ყურადღება მიიპყრო ლექსთა პირველივე კრებულებით („გაზაფხული“, 1926; „დილის ნიავი“, 1930; „ცეცხლოვანი თმა“, 1931 და სხვ.). ა. ჰ-ის კრიტ.-ლიტ. წერილები („სოციალისტური რეალიზმის ათვისების გზაზე“, 1933; „საბჭოთა უზბეკური ლიტერატურის პირველი პერიოდი“, 1935 და სხვ.) მწერლის ლიტ. მრწამსისა და პოეტური ოსტატობის დადგენის პროცესს წარმოადგენენ. მის შემოქმედებაზე დიდი გავლენა იქონიეს მ. გორკიმ და ვ. მაიაკოვსკიმ. კერძოდ, ა. ჰ-მა მათგან შეითვისა ახალი ცხოვრების შესატყვისი მხატვრული ხერხებისა და საშუალებებისაკენ გაბედული სწრაფვა, რის შედეგადაც შეიქმნა ჩინებული პოემები „აიგული და ბახთიარი“ (1938), „ზაინაბი და ამანი“ (1938), პოემა-ზღაპარი „სიმურღი“ (1939) — ნაწარმოებები, სადაც სოციალ. რეალიზმის პრინციპები ორგანულადაა შეხამებული ფოლკლორულ ტრადიციებთან; სამამულო ომის თემაზე დაწერილი ლექსთა კრებ. „ხელთ იარაღი აიღე!“ (1942), ისტ. პიესა „მუყანა“ (1942—43) და განსაკუთრებით პოემა „როქსანას ცრემლები“ (1944) მხატვრული სიტყვის ნამდვილი ოსტატის ქმნილებებია. მასვე ეკუთვნის საყურადღებო შრომები მუყიმისა და ნავოის შემოქმედების შესახებ და რუს კლასიკოსთა თარგმანები.

*თხზ.*: Танланган асарлар, т. 1—3, Тошкент, 1957—60; Избранное, М., 1951; Стихи, М., 1957.

*ლიტ.*: Хамид Олимжон. Библиографик курсаткич, Тошкент, 1960.

**ალიონი,** სოფელი ხობის რ-ნში, მდ. ხობის მარცხ. მხარეს. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., საალანიო-საფაჩულიო, სახოჭოლაო). ზ. დ. 25 *მ*, შავი ზღვიდან 35 *კმ*, ხობიდან 10 *კმ*. ქვალონის მეცხოველეობის და სუბტროპ. კულტურების საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა, საბავშვო ბაღი, ბ-კა, კლუბი, ამბულ., საექიმო უბანი.

**„ალიონი“,** ქართული ს.-დ. მიმართულების ყოველკვირეული პოლიტ., მეცნ. და ლიტ. ჟურნალი. გამოდიოდა 1908 თბილისში. რედაქტორ-გამომცემელი — ს. კეკელიძე (ფაქტობრივი რედაქტორი — ვ. დარჩიაშვილი). გამოვიდა ორი 16-გვერდიანი ნომერი. დაიხურა თბილისის გენ.-გუბერნატორის განკარგულებით.

**„ალიონი“,** ქართული პოლიტ.-ლიტ. გაზეთი, საქართვ. ს.-დ. მუშათა პარტიის ერთი ჯგუფის — „ალიონის“ („ალიონისტების“) ორგანო. გამოდიოდა 1917—18 თბილისში, კვირაში ორჯერ. რედაქტორი — პ. საყვარელიძე, გამომცემელი — ლ. სანიძე.

**ალიოშინი** (ფსევდ.; ნამდვ. გვარი კ ო ტ ლ ი ა რ ი) სამუილ იოსების ძე [დ. 8(21). VII. 1913, ქ. ზამბროვი, ახლა პოლონეთშია], რუსი საბჭ. დრამატურგი. 1941—47 წერდა იუმორისტულ მოთხრობებს. გამოაქვეყნა პიესები „დირექტორი“ (1950), „მარტოხელა“ (1956), „ყველაფერი ადამიანებს რჩება“ (1959; ამავე სახელწ. ფილმი, 1963), „პალატა“ (1962; ამავე სახელწ. ფილმი, 1965), „მთავარი როლი“ (1964), „დიპლომატი“ (1967) და სხვ. ა-ის პიესები იდგმება საბჭ. კავშირის ბევრ თეატრში, ასევე საზღვარგარეთ. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით.

**ალიოხინი** ალექსანდრე ალექსანდრეს ძე [20. X. (I. XI). 1892, მოსკოვი, — 24. III. 1946, ესტორიალი — პორტუგალია, მოგვიანებით პარიზში გადაასვენეს), რუსი მოჭადრაკე, მსოფლიო ჩემპიონი (1927 — 35; 1937 — 46), სამართლის დოქტორი. მონაწილეობა მიიღო 87 საერთაშორისო ტურნირში და 67-ჯერ I ადგილი დაიკავა. მსოფლიო პირველობაზე ითამაშა 5 მატჩი: ხ. *კაპაბლანკასთან* (1927 წ. 18,5 : 15,5), ე. ბოგოლიუბოვთან (1929 წ. 15,5 : 9,5; 1934 წ. 15,5 : 10,5), მ. *ეივესთან* (1935 წ. 14,5 : 15,5; 1937 წ. 15,5 : 9,5).

*თხზ.*: Мои лучшие партии, пер., ред. и предисл. Н. И. Грекова, М.—Л., 1927; На путях к высшим шахматным достижениям (1924—1927), пер., М., 1932.

**ალიოხინი** ვასილი ვასილის ძე [5(17). I. 1882 — 3. IV. 1946], საბჭოთა ბოტანიკოსი. მოსკოვის გეობოტანიკური სკოლის ფუძემდებელი, მოსკოვის უნ-ტის გეობოტანიკის კათედრის დამაარსებელი (1923) და მისი უცვლელი გამგე. ა-ის მეცნ. კვლევის საგანი იყო სტეპების მცენარეულობა. დიდი ღვაწლი მიუძღვის *ფიტოცენოლოგიის* განვითარებაში. შედგენილი აქვს სსრკ სხვადასხვა რაიონის მცენარეულობის მიმოხილვითი რუკები.

**ალისარჩული** (Carthamus tinctorius), ერთწლოვანი კულტურული ზეთოვანი საღებარი მცენარე რთულყვავილოვანთა ოჯახისა. აქვს მაღალი, სწორი, დატოტვილი ღერო და მოგრძო, ტყავისებრი, მჩხვლეტავი ფოთლები. ყლორტის წვერზე ზის მსხვილი კალათა ყვავილედი. ყვავილი ყვითელი, ნარინჯისფერი ან ნარინჯისფერ-მოწითალოა, ნაყოფი — თესლურა. თესლურები 25—30% ზეთს შეიცავს, საუკეთესო სასელექციო ჯიშები — 37%-მდე. ყვავილის გვირგვინის ფურცლებისაგან ამზადებენ ყვითელ საღებავს, რ-იც ხალიჩების წარმოებასა და კულინარიაში იხმარება. ა-ის ზეთს მზესუმზირას ზეთის მაგივრად ხმარობენ მედიცინასა და კვების მრეწველობაში, იყენებენ აგრეთვე ოლიფისა და სხვ. დასამზადებლად. ა. ხარობს წინა და მცირე აზიის ქვეყნებში, ინდოეთში; სსრკ-ში აშენებენ კავკასიაში, შუა აზიის ზოგ რესპუბლიკაში, ხარკოვის, ხერსონის ოლქებსა და სხვ. რ-ნებში. გვალვაგამძლეა და გვალვიან ადგილებში მზესუმზირას ნაცვლად მოჰყავთ.

*ნ. წუწუნავა.*

**ალი საფი** ფ ა ხ რ ა ლ-დ ი ნ ა ლ ი ი ბ ნ ქ ა მ ა ლ ა ლ-დ ი ნ ჰ უ ს ე ი ნ ვ ა ე ზ ქ ა შ ე ფ ი (გ. 1533), სპარსელი მწერალი. ცხოვრობდა ჰერათში. მამამისი ვაეზ ქაშეფი — „ქილილა და დამანას“ ერთ-ერთი ცნობილი ვერსიის „ანვარე სოჰაილის“ ავტორი — მუსლიმანი მქადაგებელი იყო. ა. ს. მამის კვალს გაჰყვა; მქადაგებლის საქმიანობამ კი ინტერესი გაუღვივა აღმ. იგავ-არაკთა მიმართ. ამ ინტერესის შედეგი იყო ა. ს-ის შედგენილი პოპულ. კრებ. „სხვადასხვა ჯურის კაცთა გასართობი არაკები“, რ-ებიც თემატურად დაყოფილი 14 კარისაგან შედგება. რამდენიმე არაკი XIX ს-ში ქართულად თარგმნა ა. სულხანიშვილმა.

**ალის განძი,** 1925 ხაშურის რ-ნის სოფ. ალში აღმოჩენილი განძი — ვერცხლის 471



ალიმჯან ჰამიდი.



ა. ალიოხინი.



ალისარჩული. აყვავებული მცენარის ნაწილი. ა—კვირტი; ბ—გაშლილი ყვავილი; გ—თესლი.


ალი-ფაშა ტეპელენელი.



I



II



III



IV



V



VI



VII



VIII

ალიციკლური ნაერთები.

მონეტა. უმთავრესად შეიცავს XIV ს. ოქროს ურდოს, აგრეთვე რეის სულთნის აჰმად ჯალაირისა და საქართვ. მეფის *გიორგი VII-ის* სახელით მოჭრილ ფულებს. ყველაზე ადრინდ. მონეტა დათარიღებულია 1310-ით, ყველაზე გვიანდ. — 1400—01-ით. ა. გ-ის მონეტები მნიშვნელოვანი წყაროა ოქროს ურდოსა და საქართვ. შორის XIV ს-ში არსებულ პოლიტ.-ეკონ. ურთიერთობათა დასადგენად. განძის ჯუჩიდური მონეტები საქართველოში დარიალის გზით შემოსულა. სოფ. ალში მონეტების ასეთი თავმოყრა იმით აიხსნება, რომ ძველად აქ საბაჟო ყოფილა.

*ლიტ.*: დ უ ნ დ უ ა გ., სამონეტო მიმოქცევის საკითხისათვის XV საუკუნის საქართველოში, თბ., 1964; ლ ო მ ო უ რ ი თ., საქართველოსა და ოქროს ურდოს შორის ურთიერთობის საკითხისათვის XIV ს. (ალის განძის ჯუჩიდური ფულები), თბ., 1946.

*გ. დუნდუა.*

**ალისმერეთი,** სოფელი მაიაკოვსკის რ-ნში (ნერგეეთის სოფსაბჭო), მესხეთის ქედის ჩრდ. კალთაზე, მდ. ხანისწყლის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 600 *მ*, მაიაკოვსკიდან 15 *კმ*. დაწყ. სკოლა, საშ. სკოლა მაიაკოვსკში.

**ალისოვი** მიხეილ ივანეს ძე (დაიბ. 1830, სოფ. პანკოვო, კურსკის გუბ., — 1898, იალტის ახლოს), რუსი გამომგონებელი პოლიგრაფიის დარგში. 1869 შექმნა გასამრავლებელი მანქანა „პოლიგრაფია", ხოლო 1870 — ორიგინ. საწერი მანქანა, რ-საც სხვადასხვა შრიფტის 240 ასონიშანი ჰქონდა (მწარმოებლურობა 80—120 ნიშანი/*წთ.*). გამოიგონა აგრეთვე სანოტო მატრიცების დამზადების ფოტომექან. ხერხი. გამოგონებისათვის მიენიჭა რუსეთის ტექ. საზ-ბის, აგრეთვე პარიზისა და ფილადელფიის მსოფლიო გამოფენების მედლები.

**ალისუბანი,** თერჯოლის რ-ნის სოფლების *ზედა ალისუბნისა* და *ქვედა ალისუბნის* ძვ. სახელწოდება.

**ალისფერი და თეთრი ვარდების ომი,** იხ. *ვარდების ომი*.

**ალიტერაცია** (ლათ. ad — თან, მიმართ და littera — ასო), მხატვრულ-სტილისტიკური ხერხი ფოლკლორსა და მხატვრულ ლიტ-რაში. უპირატესად სალექსო ტაეპებში, ფრაზაში, სტროფში ერთი და იმავე ან მსგავსი თანხმოვნების გამეორება. ა. აძლიერებს ფრაზის ჟღერადობას, ხელს უწყობს მხატვრული სახის შექმნას. მაგ., „მოყმე ამაყად ყიოდა" (შ. რუსთაველი).

**ალიტირება** (გერმ. საფირმო ტერმინიდან alitieren < Al — ალუმინი), დ ა ა ლ უ მ ი ნ ე ბ ა, ფოლადის ან სხვა ლითონის დეტალთა ზედაპირის ალუმინით გაჯერება. ა-ის მიზანია დეტალების მხურვალმტკიცობისა და კოროზიამედეგობის გადიდება. ა. ესაჭიროება უმეტესად ნახშირბადმცირე აუსტენიტის ფოლადისა და მხურვალმტკიცე შენადნობებისაგან დამზადებულ დეტალებს (ავტომობილის ძრავას სარქვლებს, აირის ტურბინის ფრთებს, საქშენებს); აგრეთვე მავთულს, ფურცლებს, მილებს და სხვ. ა-ს ცხელი მოთუთიების ნაცვლად იყენებენ (იხ. *ანტიკოროზიული დაცვა, გალვანური დაფარვა*).

**ალიტუსი,** ქალაქი ლიტვის სსრ-ში, მდ. ნიამუნასის ორივე ნაპირზე. ალიტუსის რ-ნის ცენტრი, რკინიგზის სადგ., ვილნიუსიდან 108 *კმ*. 40 ათ. მცხ. (1974). მაცივრების, ლითონ - კონსტრუქციების, ქიმ., მანქანათსაშ. ქ-ნები, სამკერვალო ფ-კა. ბამბეულისა და ხორცის კომბინატები. მექან. ტექნიკუმი. მხარეთმცოდნეობის მუზეუმი. ა. დაარსდა XIV ს-ში.

**ალიფატური ნაერთები** (ბერძ. aleiphar — ცხიმი), იგივეა, რაც *აციკლური ნაერთები*.

**„ალი-ფაშა",** ქართული ხალხური (გურული) სიმღერა. პოლიფონიური საგუნდო შემოქმედების კლასიკური ნიმუში, ფართოდ განვითარებული მელოდიით, მდიდარი რიტმით, სამივე ხმის კონტრაპუნქტული მოძრაობის რთული ტექნიკით. სიმღერაში ასახულია ალი-ფაშას (თავდგირიძის) ღალატის ამბავი, 1877—78 რუსეთ-ოსმალეთის ომის ერთი ეპიზოდი. ალი-ფაშა რეალური პიროვნება იყო, ყირიმის ომის შემდეგ ქობულეთის ფაშობა მიიღო და ოსმალეთის მხარეს იბრძოდა. სიმღერას ერთი გარკვეული ტექსტი არა აქვს, ზოგიერთ ვარიანტში არეულია ისტ. ფაქტები.

**ალი-ფაშა ტეპელენელი** (ალბ.: Ali Pashë Tepelena), ა ლ ი - ფ ა შ ა ი ა ნ ი ნ ე ლ ი (დაიბ. 1744, ტეპელენა, ალბანეთი, —5. II. 1822, იანინა, ეპირი), ალბანელი ფეოდალი, ბალკანეთის ნ.-კ-ის დიდი ნაწილის მმართველი. 1787 ოქტ. ისარგებლა ოსმანთა იმპერიაში ცენტრ. ხელისუფლების სუსტებით და აიღო ქ. იანინა (ჩრდ. საბერძნეთი); შემდეგ განავრცო თავისი ძალაუფლება ალბანეთის მნიშვნელოვან ნაწილზე, ეპირსა და ნაწილობრივ თესალიაზეც. შექმნა საკუთარი არმია, ფლოტი და სულთნისაგან თითქმის სრული დამოუკიდებლობა მოიპოვა. მის სამფლობელოებში ერთგვარად შეიზღუდა ფეოდ. ანარქია, მაგრამ გაიზარდა გლეხობის ექსპლუატაცია. ა.-ფ. ტ. ცდილობდა ევროპის ქვეყნებთან დაახლოებას, დიპლ. ურთიერთობა ჰქონდა ინგლისთან, საფრანგეთთან, რუსეთთან. სულთანმა *მაჰმუდ II-მ* 1820 ივლისში ომი გამოუცხადა ა.-ფ. ტ-ს. იანინის ორწლიანი გარემოცვის შემდეგ ა.-ფ. ტ-ის არმია დამარცხდა. თვითონ მოკლეს, მისი სახელმწიფო კი დაიშალა.

**ალი-ქოში,** ნეოლითის ხანის ნამოსახლარი (ძვ. წ. VIII—VI ათასწლ.) ქ. მუსიანის მახლობლად (ირანი). 1961 და 1963 შეისწავლეს ამერიკელმა არქეოლოგებმა. ადრინდ. პერიოდის ფენებში მრავლად აღმოჩნდა თიხატკეპნილ ნაგებობათა ნაშთები და კაჟის იარაღი. მოსახლეობა მისდევდა შემგროვებლობას, მონადირეობას, ნაწილობრივ მიწათმოქმედებას (აღმოჩენილია ხორბლისა და ქერის მარცვლები), მოშინაურებული ჰყავდათ თხა. მოგვიანებით წამყვანი როლი დაიკავა მიწათმოქმედებამ და მესაქონლეობამ, გავრცელდა ობსიდიანისგან დამზადებული იარაღი. ძვ. წ. VI ათასწლ. დასაწყისში გაჩნდა კერამიკა. ა.-ქ-ის არქეოლ. მასალა ასახავს მონადირეობა-შემგროვებლობიდან საარსებო საშუალებათა წარმოებაზე გადასვლის პროცესს ახლო აღმ. ქვეყნების ბარში.

**ალიყული-ხანი,** ქართლის მეფის *იესეს* (1714 — 16) მაჰმადიანური სახელი.

**ალიშანი** ღევონდ [6(18). VII. 1820, კონსტანტინოპოლი, — 9(22). XI. 1901, ვენეცია], სომეხი პოეტი, ფილოლოგი, ისტორიკოსი. 1832-იდან ცხოვრობდა ვენეციაში, აქვე მიიღო განათლება და *მხითარისტების* კონგრეგაციის წევრი გახდა. ჯერ ძვ. სომხურზე (გრაბარი), შემდეგ კი ახალ სალიტ. ენაზე (აშხარაბარი) დაწერილ ლექსებს აქვეყნებდა ჟურნალ „ბაზმავეპში". 1857—58 გამოსცა ლექსების 5 ტომი „სიმღერების" სახელწოდებით. ა-ის პოეზია გამსჭვალულია ეროვნ.-განმათ. ბრძოლის სულისკვეთებით. მას ეკუთვნის აგრეთვე პოემა „ავარაირის ბულბული" (1847), ისტ., არქეოლ., გეოგრ. და ეთნოგრ. შრომები, რ-ებიც თარგმნილია ფრანგ., ინგლ. და გერმ. ენებზე.

*თხზ.*: Նվագներ, Վ., 1957; [წიგნში] Поэзия Армении. Народная—средневековая—новая, в пер. рус. поэтов, Ер., 1966.

*ლიტ.*: Ստիկյան Ա., Ղևոնդ Ալիշանի հայրենասիրական պոեզիան, Ե., 1959; Ալիշանի գեղարվեստական ստեղծագործությունը, Ե., 1967:

**ალიშარ-ჰოიუქი** (Alisar Höyük), მრავალფენოვანი არქეოლ. ძეგლი (ბორცვი) ცენტრ. ანატოლიაში (თურქეთი), დაახლ. 50 *კმ*-ზე ქ. იოზგათის სამხრ.-აღმ-ით. გაითხარა 1927—32. მცირე აზიის პლატოზე პირველად აქ დადასტურდა არქეოლ. კულტურების მონაცვლეობა ძვ. წ. IV ათასწლ. დასასრულიდან I ათასწლ. შუა ხანებამდე. ა-ის უძველესი ფენები ადრინდ. ბრინჯაოს ხანას მიეკუთვნება და მისთვის დამახასიათებელია ლეგა და შავი კერამიკა (ფენები 0—Ia), შემდეგ გაჩნდა წითელპრიალა კერამიკა (ფენა Ib), მოგვიანებით კი — მოხატული და ე. წ. „კაპადოკიური", ნახატებიანი კერამიკა, აგრეთვე ლურსმულ დამწერლობიანი ფირფიტები (III ფენა). II ათასწლ. დასაწყისში ა. ასურელთა სავაჭრო კოლონია იყო. ცხოვრება აქ შესაძლოა ძველხეთურ პერიოდშიც გრძელდებოდა (ფენა II). ძვ. წ. I ათასწლ. ფრიგიელებმა ამ ადგილას ციხესიმაგრე ააგეს.

*ლიტ.*: L l o y d S. Early Anatolia, L., 1956.

**ალიშერ ნავოი,** იხ. *ნავოი ალიშერ*.

**ალიჩურის ქედი,** იხ. *სამხრეთ ალიჩურის ქედი* და *ჩრდილოეთ ალიჩურის ქედი*.

**ალიციკლური ნაერთები,** ორგანული ნაერთები, რ-თა მოლეკულები შეიცავენ ნახშირბადის ატომებისაგან შემდგარ არაარომატული ბუნების ციკლებს. ასე მაგ., ციკლოჰექსანი (I) ნახშირბადის ექვსატომიანი ციკლური ნაერთია. *არომატული ნაერთებიც* შეიცავენ ციკლებს, მაგრამ არსებითი თავისებურებით გამოირჩევიან და მათ ორგ. ნაერთების ცალკე დიდ კლასად გამოყოფენ. ციკლების რიცხვისა და აგებულების, მოლეკულაში ორმაგი ბმებისა და ფუნქციონალური ჯგუფების მიხედვით ა. ნ-ს ყოფენ კლასებად და ჰომოლ. რიგებად. მოლეკულაში ციკლების რიცხვის მიხედვით ა. ნ. შეიძლება იყოს მონო-, ბი-, ტრი- და პოლიციკლური. ციკლოპროპანი (II) მონოციკლურია, ციკლში ნახშირბადის 3 ატომს შეიცავს, ციკლოპენტანი (III) — კი 5 ატომს; I—III ნაერთები ციკლოალკანებია, ხოლო ციკლოპენტენი (IV) და ციკლოჰექსადიენი (V) უჯერი ა. ნ-ის ტიპობრივი წარმომადგენლებია. ციკლების ურთიერთგანლაგების მიხედვით ა. ნ. იყოფა სპირანულ (VI), კონდენსირებულ (VII) და ხიდურ (VIII) ნაერთებად.

ა. ნ. გვხვდება ნავთობის შედგენილობაში (მაგ., ციკლოპენტანი, ციკლოჰექსანი და მათი ჰომოლოგები), რის გამო მათ ნაფთენებსაც უწოდებენ. ციკლოჰექსანის წარმოებულებს მრავალი ეთეროვანი ზეთი, ანტიბიოტიკი და A და D ვიტამინი შეიცავს.

**ალი-ხან ბეგი,** იხ. *მაგჯი*.

**ალიხანიანი** არტემ ისააკის ძე [დ. 11(24). VI. 1908, თბილისი], საბჭ. ფიზიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. წ.-კორ. (1946), სომხ. სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1943). ორგზის სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1941, 1948). დაამთავრა ლენინგრ. უნ-ტი (1931). 1943-იდან მისივე დაარსებული ერევნის ფიზ. ინ-ტის დირექტორია. ა. ალიხანოვთან ერთად მუშაობა დაიწყო ატომბირთვისა და კოსმ. სხივების ფიზიკაში. ა. ალიხანოვსა და მ. კოზოდაევთან ერთად აღმოაჩინა აგზნებული ბირთვების მიერ „წყვილთა" (პოზიტრონი და ელექტრონი) გამოსხივების მოვლენა (1934). ა. ალიხანოვთან ერთად დაადგინა ელემენტის ატომურ ნომერზე β-სპექტრის დამოკიდებულების კანონი (1935) თ. ასათიანთან ერთად აღმოაჩინა კოსმ სხივების ე. წ. ვიწრო ღვარები, არაგაცის მთაზე (სომხეთის სსრ) დააარსა კოსმ. სხივების შემსწავლელი ლაბორ. (1945), სადაც თანამშრომლებთან ერთად ჩაატარა კოსმ. სხივების ნაწილაკთა მასების მაგნ. ანალიზი. განიერღრეჩოიანი ნაპერწკლო-

ვანი კამერის შექმნისათვის თ. ასათიანთან, ვ. როინიშვილთან, გ. ჩიქოვანთან ერთად მიენიჭა ლენინური პრემია (1970). დაჯილდოებულია 2 შრომის წითელი დროშის ორდენით.

*თხზ.*: Мягкая и жесткая компонента космических лучей и спин мезона, «Известия АН СССР. Серия физическая», 1942, т. 6 № 1, 2 (*თანაავტ.*: А. И. Алиханов, С. Никитин).

**ალიხანიანი** ისააკ სიმონის ძე [26. I (7. II). 1876, დუშეთი, — 15. III. 1946, თბილისი], სომეხი საბჭ. მსახიობი, სომხ. სსრ (1923) და საქ. სსრ სახ. არტ. (1941). დაამთავრა თბილ. სომხური სემინარია. სასცენო მოღვაწეობა დაიწყო 1897, მუშაობდა ბაქოს (1897—1903, 1907—09), თბილ. (1903—06, 1910—21), დონის როსტოვის (1906—07) დასებში. ოქტ. რევ. შემდეგ ერევანში სომხ. საბჭ. თეატრის (ახლანდ სუნდუკიანის სახ. თეატრი) შექმნის ერთ-ერთი მოთავე იყო. 1922-იდან მუშაობდა თბილ. სომხურ თეატრში. იყო ფსიქოლ. აქტიორული სკოლის წარმომადგენელი. განასახიერა ელიზბარიანის (შირვანზადეს „პატიოსნებისათვის“), პეპოს (სუნდუკიანის „პეპო“), არსენას (შანშიაშვილის „არსენა“), ხლესტაკოვის (გოგოლის „რევიზორი“), თავად მიშკინის (დოსტოევსკის „იდიოტის“ მიხედვით), ბარონის (გორკის „ფსკერზე“) და სხვ. როლები.

**ალიხანოვი** აბრამ ისააკის ძე [20. II (4. III). 1904, თბილისი, — 8. XII. 1970, მოსკოვი], საბჭ. ფიზიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. და სომხ. სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1943). 1927—41 მუშაობდა სსრკ მეცნ. აკად. ფიზიკის ინ-ტში. 1945—68 იყო თბოტექნიკის ლაბორ. გამგე სსრკ მეცნ. აკად. ექსპერ. და თეორ. ფიზიკის ინ-ტში. პირველი მეცნ. შრომები უძღვნა რენტგენულ-სტრუქტურულ ანალიზს და რენტგენის სხივების ფიზიკას. 1934 დაიწყო რადიოაქტივობის შესწავლა. ა-მა მ. კოზოდაევსა და ა. ალიხანიანთან ერთად (1934) აღმოაჩინა აგზნებული ბირთვების მიერ „წყვილთა“ (პოზიტრონი და ელექტრონი) გამოსხივების მოვლენა და დაადგინა ამ მოვლენის ძირითადი კანონზომიერებანი. ა. ალიხანიანთან ერთად დაადგინა ელემენტის ატომურ ნომერზე β-სპექტრის დამოკიდებულების კანონი (1935). თანამშრომლებთან ერთად აგო (1949) სსრკ-ში პირველი რეაქტორი, რ-შიც შემნელებლად მძიმე წყალი გამოიყენეს.

ა. სამგზის სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1941, 1948, 1953) და სოციალისტური შრომის გმირი (1954). დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენითა და შრომის წითელი დროშის ორდენით.

*ლიტ.*: Шестидесятилетие академика А. И. Алиханова, «Атомная энергия», 1964, т. 16, в. 4.

**ალკაბალა** (ესპ. alcabala<არაბ. ალკაბალა — გადახდევინება), გადასახადი სავაჭრო ბრუნვაზე, შემოიღეს ესპანეთში არაბთა ბატონობის დროს. თავდაპირველად სენიორული და მუნიციპალური გადასახადი იყო (XII ს.), ხოლო XIV ს-ში სახელმწ. გადასახადად იქცა. ესპანეთში ა. შეადგენდა საქონლის ღირებულების 5%-ს (XVII ს-იდან — 14%-მდე). ესპანეთის ამერ. კოლონიებში ა. შემოიღეს XVI ს. II ნახ-ში. 1571 ჰერცოგმა *ალბამ* ნიდერლანდში შემოიღო სამი სახის ა. (უძრავ-მოძრავი ქონების ერთდროული გაყიდვისას — ღირებულების 1%; უძრავისა — 5% და მოძრავისა — 10%). ეს ნიდერლანდის ჩრდ. პროვინციების 1572 აჯანყების ერთ-ერთი მიზეზი გახდა (იხ. *ნიდერლანდის ბურჟუაზიული რევოლუცია XVI ს.* ესპანეთის ამერ. კოლონიებში ა. მოისპო XIX ს. დამდეგს, ესპანეთში — 1845.

**ალკადიენები,** უჯერი ნახშირწყალბადები, რ-თა მოლეკულაში ორი ორმაგი ბმაა; იგივეა, რაც *დიენური ნახშირწყალბადები*.

**ალკალა გალიანო** (Alcala Galiano) ანტონიო (22. VI. 1789 — 11. IV. 1865), ესპ. პოლიტ. მოღვაწე. 1814—19 რეაქციის წლებში ფრანკ-მასონთა ორგანიზაციის ერთ-ერთი ხელმძღვანელი კადისში. მონაწილეობდა რ. *რიეგო-ი-ნუნიესის* სამხ. აჯანყებაში. ესპანეთის რევოლუციის (1820—23) დროს იყო მემარცხენე ლიბერალების, ე. წ. ექსალტადოსის ერთ-ერთი ლიდერი, 1822—23 კორტესის დეპუტატი. გამოდიოდა ესპ. რევოლუციონერთა უკიდურესი მემარცხენე ფრთის — კომუნეროსის წინააღმდეგ. რევ. დამარცხების შემდეგ ინგლისში იყო ემიგრაციაში. დაბრუნდა 1834 ამნისტიის შემდეგ და მიემხრო ზომიერთა პარტიას — მოდერადოს. 1834-იდან იყო საზღვ. ფლოტის, 1865—ეკონომიკის მინისტრი.

**ალკალა-სამორა-ი-ტორესი** (Alcala Zamora y Torres) ნისეტო (6. VII. 1877— 18. II. 1949), ესპანეთის სახელმწ. მოღვაწე. 1914-მდე — ლიბერ. პარტიის ერთ-ერთი ლიდერი; 1917—18 — ესპ. მრეწვ. და ვაჭრობის მინისტრი; 1922—23 — სამხ. მინისტრი. იყო *პრიმო დე რივერას* მოწინააღმდეგე. 1930 გახდა რესპ. დამყარებისათვის მებრძოლი რევ. კომიტეტის წევრი. 1931 აპრილ-ოქტომბერში ესპ. რესპ. პრემიერ-მინისტრი იყო, 1931 დეკემბრიდან — 1936 აპრილამდე — მისი პირველი პრეზიდენტი. 1936 წ. 16 თებ. არჩევნებში სახალხო ფრონტის გამარჯვების შემდეგ გადადგა. იმყოფებოდა ემიგრაციაში ჯერ საფრანგეთში, 1947-იდან კი არგენტინაში.

**ალკალიმეტრია** (არაბ. al-qilj — ტუტე და ბერძ. metréō — ვზომავ), ნივთიერების რაოდენობის განსაზღვრა გატიტვრით ტუტის საშუალებით იხ. *ნეიტრალიზაციის მეთოდები*.

**ალკალოზი** (არაბ. Algilj — ტუტე), ორგანიზმის ტუტე-მჟავური წონასწორობის დარღვევა; სისხლსა და ქსოვილებში ტუტეთა კათიონების დაგროვება. ა. შეიძლება გამოიწვიოს სისხლში $CO_2$-ის რაოდენობის შემცირებამ ფილტვების ჰიპერვენტილაციის (სიმაღლის ავადმყოფობა, გულხუთვა და სხვ.) დროს, აგრეთვე ტუტეების სიჭარბემ ან მჟავების დიდი რაოდენობით დაკარგვამ, რის გამოც დიდდება სისხლში ბიკარბონატების შემცველობა. ასეთი სახის ა. ალინიშნება ძლიერი პირღებინების, სოდის ჭარბად მიღების, რენტგენის სხივებით ხანგრძლივად დასხივებისა და სხვ. დროს. ახასიათებს შენელებული მაჯისცემა, თავბრუ, ნერვულ-კუნთოვანი აგზნებადობა, კრუნჩხვები და ა. შ. იხ. აგრეთვე *აციდოზი*.

**ალკალოიდები** (ლათ. alcali<არაბ. al-qilj — ტუტე და ბერძ. eidos — სახე. ტუტისებრი), ფიზიოლოგიურად აქტიური, ფუძე თვისების მქონე, ძირითადად მცენარეული წარმოშობის აზოტშემცველი ორგ. ნაერთები. მცენარეებში ა-ის აღმოჩენას დიდი მნიშვნელობა ჰქონდა, რადგან ჯერ კიდევ XIX ს. დასაწყისში ფიქრობდნენ, რომ მცენარეული ნივთიერებები, ცხოველური წარმოშობის ნივთიერებებისგან განსხვავებით, არ შეიცავდა აზოტს. 1803 კრისტალურ ნივთიერებათა ნარევის სახით აღმოაჩინეს ოპიუმის ა., რ-იდანაც 1806 გერმანელმა მეცნიერმა სერტიურნერმა პირველად გამოყო სუფთა ალკალოიდი *მორფინი*. XIX ს-შივე მიიღეს *სტრიქნინი*, ბრუცინი, *ქინაქინი*, *კოფეინი*, *ნიკოტინი*, *კოკაინი*, *ეფედრინი*, ანაბაზინი და სხვ.; ამჟამად ცნობილია ათასზე მეტი ბუნებრივი თუ სინთეზური ალკალოიდი. ა-ის უმრავლესობა უფერო, კრისტალური, აზოტშემცველი *ჰეტეროციკლური ნაერთია*. უმარტივესი ა. ნახშირბადის ათამდე ატომს შეიცავს, ყველაზე რთული — 50-ზე მეტს. მჟავებთან ისინი კრისტ. მარილებს წარმოქმნიან; ა-ის აგებულების სხვადასხვაობის


ა. ალიხანიანი.


ი. ალიხანიანი.


ა. ალიხანოვი.

გამო მათი კლასიფიკაცია გაძნელებულია. კლასიფიკაციის ძირითად ნიშნად მიღებულია ა-ის მოლეკულის აზოტშემცველი ნაწილის (პიროლიდინის, *პირიდინის*, ქინოლინის, *ინდოლის* და სხვ. წარმოებულები) აგებულება. ა-ით განსაკუთრებით მდიდარია ქენდორისებრთა, ყაყაჩოსებრთა, პარკოსნების, ბაიასებრთა, ძაღლყურძენასებრთა ოჯახები. ერთლებნიან და წიწვოვან მცენარეებში კი ა. იშვიათად გვხვდება. მცენარე ჩვეულებრივ რამდენიმე (15—20-მდე) ალკალოიდს შეიცავს და ეს რაოდენობა იმისდა მიხედვით იცვლება, თუ როგორია ნიადაგის ხასიათი, როგორ არის იგი დამუშავებული აგროტექნიკურად, ზღვის დონიდან რა სიმაღლეზე იზრდება მცენარე, როგორია დღის ხანგრძლივობა, მზის რადიაციის ინტენსივობა, წყლის რეჟიმი და სხვ.; ა-ის წარმოქმნის მექანიზმი დღეს გარკვეულად უნდა ჩაითვალოს. ისინი ამინომჟავებისა და ნახშირწყლების გარდაქმნის პროდუქტებისაგან წარმოიქმნება. დღემდე გაურკვეველია მათი როლი მცენარეულ ორგანიზმში. შესაძლებელია ისინი თავისებური ჰორმონებია, რ-ებიც მცენარეთა განვითარების ამა თუ იმ სტადიაში მონაწილეობენ.

ბევრი ალკალოიდი, მაგ., კოფეინი, *თეობრომინი*, ეფედრინი და სხვ. სინთეზურად მიიღება. ზოგ შემთხვევაში ბუნებრივ ა-ს უფრო ეფექტურ სამკურნ. საშუალებებად გარდაქმნიან. მრეწველობაში სინთეზურად მიიღება ა-ის მსგავსი აგებულების სამკურნ. საშუალებები — *ნოვოკაინი* (კოკაინის ნაცვლად), *აკრიქინი* (ქინაქინის ნაცვლად) და სხვ.; ა-ების უმრავლესობა ძვირფასი სამკურნ. პრეპარატია, ბევრი მათგანი ძლიერ შხამიანია. ისინი ორგანიზმზე სხვადასხვაგვარად მოქმედებენ. მაგ., ნიკოტინი თამბაქოში შხამია, დაჟანგვით კი ორგანიზმისათვის მეტად საჭირო ნიკოტინის მჟავას იძლევა. სტრიქნინი და კოფეინი აღაგზნებს ცენტრ. ნერვულ სისტემას, მორფინი და სკოპოლამინი კი ადუნებს. პილოკარპინი აძლიერებს ჯირკვლების სეკრეციას, *ატროპინი* და სკოპოლამინი, პირიქით, ასუსტებს. ქინაქინი მალარიის პლაზმოდიუმებს სპობს; *აპომორფინი* პირღებინებას იწვევს, *ადრენალინი* ზრდის სისხლის წნევას, კოკაინი ამცირებს პერიფერიული ნერვების მგრძნობელობას და სხვ.

მედიცინაში იხმარება როგორც სუფთა ა. (კოდეინი), ისე მათი მარილები (ქინაქინქლორიდი) და წარმოებულები (აპომორფინი).

*ლიტ.*: Генри Т. А., Химия растительных алкалоидов, пер. с англ., М., 1956; Орехов А. П., Химия алкалоидов, 2 изд., М., 1955; Юнусов С. Ю., Алкалоиды, Таш., 1968. *ვ. ქომეთიანი.*

**ალკამენე** (Alkamenēs), ძვ. წ. V ს. II ნახევრის ბერძენი მოქანდაკე. *ფიდიას* მოწაფე. მოღვაწეობდა ათენში. ა-ს მიაკუთვნებენ ათენის აკროპოლისის სკულპტურულ ჯგუფს „პროკნე და იტისი“. მისი რამდენიმე ქანდაკება ცნობილია რომაული პირებით („აფროდიტე ბაღებში“, „ბორგეზეს არესი“, ლუვრი). ა-ს ქანდა-

ალკამენე


«პროკნე და იტისი». მარმარილო. აკროპოლისის მუზეუმი. ათენი.


«ჰეკატე». მარმარილო. სიძველეთა სახელმწიფო მუზეუმი. ლეიდენი. (მიაჩნიათ ალკამენეს დაკარგული ნაწარმოების რეპლიკად).



ალკანა. ა—ყვავილი

კებებისათვის დამახასიათებელია ლირიკულობა, სინატიფე.

**ალკანა** (Alkanna), მრავალწლოვანი ბალახოვანი მცენარეების გვარი ლაშქარასებრთა ოჯახისა. აქვს კიდემთლიანი, ხშირად ხეშეშბუსუსიანი ფოთლები და ხვეულა ყვავილედი. აერთიანებს 40-მდე სახეობას. გავრცელებულია ხმელთაშუაზღვისპირეთის ქვეყნებში, სირიაში, ერაყსა და ირანში. A. tinctoria-ს ფესვები მურა-იისფერ საღებავს შეიცავს. ა-ს ფესვების სპირტიანი ნაყენი (ალკაინი) იხმარება მიკროსკოპიაში (რეაქტივად), ზოგჯერ — შალისა და აბრეშუმის საღებავად, აგრეთვე ღვინისა და საკვები პროდუქტების შესაფერავად.

**ალკანები,** იგივეა, რაც აციკლური *ნაჯერი ნახშირწყალბადები*.

**ალკანტარა** (Alcantara), ესპანური სასულიერო რაინდული ორდენი; დაარსდა *რეკონკისტას* ხანაში 1156. დაამტკიცა პაპმა ალექსანდრე III-მ (1177), სან-ხულიან-დელ-პერეიროს სახელით (იმ საზღვრისპირა ციხესიმაგრის სახელწოდების მიხედვით, რ-იც ორდენის რაინდებმა დაიცვეს მავრთაგან). 1183-იდან ორდენი უშუალოდ პაპს დაექვემდებარა. 1213 ან 1217, მას შემდეგ, რაც მეფე ალფონსო IX-მ ორდენს ქ. ალკანტარა უბოძა, მას „ა." ეწოდა. ა. განსაკუთრებით გაძლიერდა XV ს-ში; 1523 მისი დიდი მაგისტრი ესპ. მეფე გახდა. 1540 ა-ს რაინდებმა მიიღეს ქორწინების უფლება. ორდენი რამდენჯერმე გაუქმდა. 1875 ალფონსო XII-მ დააწესა ა. როგორც საპატიო სამხ. ორდენი.

**ალკენები,** უჯერი ნახშირწყალბადები, რ-თა მოლეკულაში არის ერთი ორმაგი ბმა; იგივეა, რაც *ოლეფინები*.

**ალკეოსი** (Alcaios) (ძვ. წ. VII ს. დასასრ. — VI ს. დასაწყ.), ძვ. ბერძენი პოეტი. დაიბადა ქ. მიტილენეში (კ. ლესბოსი). წარჩინებული გვარის შთამომავალი იყო. საშინაო პოლიტ. ბრძოლებში არისტოკრატიას უჭერდა მხარს, რისთვისაც ერთხანს მშობლიური ქალაქი დაატოვებინეს. *საფოსთან* ერთად ეოლიური ლირიკული პოეზიის (ანუ მელიკის) თვალსაჩინო წარმომადგენელია. მცირერიცხოვანი ფრაგმენტების სახით მოღწეული, მეტწილად ორიგინ. სალექსო საზომით (ალკეოსის სტროფით) გამართული მისი ჰიმნები, საბრძოლო, სანადიმო და სატრფიალო სიმღერები გამოხატავს ღმერთებისადმი მოწიწებას, ტირანიისადმი ფანატიკურ ზიზღს, ბრძოლის ჟინს, ღვინით თავდავიწყებასა და ქალისადმი ტრფიალს.

*თხზ.*: [წიგნებში] B o w r a C. M., Greek lyric poetry, Oxf., 1961; T r e u M., Alkaios, Munch., 1963; ელადის მუზა, თბ., 1963; Эллинские поэты, в переводах В. В. Вересаева, [М., 1963].

*ლიტ.*: ყ ა უ ხ ჩ ი შ ვ ი ლ ი ს., ბერძნული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1950; წ ე რ ე თ ე ლ ი გრ., ბერძნული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, ტფ., 1927.


ალკიბიადე. ბერძნული ქანდაკება. მარმარილო. ლუვრი. პარიზი.

**ალკიბიადე** (Alkibiadēs) (დაახლ. ძვ. წ. 450—404), ათენელი პოლიტ. მოღვაწე და მხედართმთავარი, *პერიკლეს* გაზრდილი, სოკრატეს მოწაფე. უაღრესად პატივმოყვარე ა. ხშირად იცვლიდა პოლიტ. ორიენტაციას. *პელოპონესის ომის* დროს იგი მონაწილეობდა პოტიდეის წინააღმდეგ საომარ მოქმედებაში (432—430) და დელიონის ბრძოლაში (424). 421-იდან რამდენჯერმე აირჩიეს სტრატეგოსად. ატარებდა სპარტის საწინააღმდეგო პოლიტიკას. 415 მოაწყო სამხ. ექსპედიცია სიცილიაში სირაკუზეს დასაპყრობად. მაგრამ 413 ჰერმესის ქანდაკებების განადგურების გამო ათენელებმა მკრეხელობა დასწამეს და სიცილიიდან გამოიხმეს. სასჯელის თავიდან ასაცილებლად ა. არგოსს გაიქცა, შემდეგ კი სპარტის მხარეზე გადავიდა. მისი წყალობით სპარტამ არაერთხელ მიაღწია ათენის წინააღმდეგ პოლიტ. და სამხ. წარმატებას, შექმნა ძლიერი ფლოტი და მოლაპარაკება დაიწყო სპარსეთთან ფინანს. დახმარების შესახებ. მაგრამ როცა სპარტელებმა ა-ს ერთგულებაში შეიტანეს ეჭვი, იგი იძულებული გახდა მცირე აზიაში გაქცეულიყო სპარსეთის სატრაპ ტისაფერნესთან. აქ მან საიდუმლო მოლაპარაკება გამართა ათენთან სამშობლოში დაბრუნების შესახებ, რის შემდეგაც 411 კვლავ ნდობა გამოუცხადეს და ათენის ფლოტი ჩააბარეს. აბიდოსის (411) და კიზიკოსის (410) გამარჯვებათა და ბიზანტიონის აღების შემდეგ ა. ტრიუმფით დაბრუნდა ათენში (407). ამავე წელს ის სტრატეგოს-ავტოკრატორად აირჩიეს, მაგრამ ა-ს პოლიტ. მტრებმა მის წინააღმდეგ გამოიყენეს ათენელთა სამხ. დამარცხებები 407—406 და აიძულეს იგი ისევ დაეტოვებინა სამშობლო. ა-მ მცირე აზიას შეაფარა თავი, სადაც ფრიგიის სატრაპმა ფარნაბაზემ სპარტელების მოთხოვნით მოაკვლევინა იგი ქ. მელისაში.

*წყარო*: პ ლ უ ტ ა რ ქ ე, რჩეული პარალელური ბიოგრაფიები, [წგნ.] 1, თარგმ. და კომენტ. ა. ურუშაძისა, თბ., 1957.

**ალკიდური ფისები,** პოლიმერები, რ-ებიც მრავალფუძიანი ორგ. მჟავების ან მათი ანჰიდრიდების (ფთალმჟავა და მისი ანჰიდრიდი, მალეინის ანჰიდრიდი, ადიპინის, სებაცინის, ტერეფთალისა და სხვ. მჟავები) მრავალატომიან სპირტებთან (გლიცერინი, ეთილენგლიკოლი, პენტაერითრიტი და სხვ.) პოლიკონდენსაციით მიიღება. თავისი შედგენილობით ა. ფ. პოლიეთერებია. პრაქტიკაში ყველაზე მეტად იყენებენ გლიცერინისა და ფთალის ანჰიდრიდის პოლიკონდენსაციის პროდუქტს — გ ლ ი ფ თ ა ლ უ რ ფ ი ს ე ბ ს. ა. ფ-ის თვისებათა გასაუმჯობესებლად მიმართავენ მათ მოდიფიკაციას. ამ მიზნით პოლიკონდენსაციის დროს სარეაქციო ნარევს უმატებენ უმთავრესად უჯერ ცხიმოვან მჟავებს (მცენარეული ზეთების სახით). თუ ნარევს დეჰიდრატირებულ აბუსალათინის, სელის, ტუნგისა და სხვ. შრობად ზეთებს დავუმატებთ, მივიღებთ შრობად ა. ფ-ს, უშრობი ზეთების (ქოქოსის, ნედლი აბუსალათინის) დამატებით კი — უშრობ ა. ფ-ს. ამ უკანასკნელთა გამოყენება მხოლოდ სხვა აფსკწარმომქმნელებთან ერთად შეიძლება. ა. ფ-ის საფუძველზე დამზადებულ ლაქებსა და მინანქრებს იყენებენ თვითმფრინავების, ვაგონების, დაზგების და სხვ. შესაღებად. ა. ფ-ს იყენებენ აგრეთვე სასტამბო საღებავების, წებოების დასამზადებლად და სხვ.

**ალკილები,** ნაჯერი ნახშირწყალბადების ერთვალენტოვანი რადიკალები, მაგ., მეთილი $CH_3$—, ეთილი $C_2H_5$—და ა. შ.

**ალკილირება,** სხვადასხვა ქიმ. ნაერთში ალკილის ჯგუფების შეყვანა. ა-ს ატარებენ ალკილჰალოგენიდებით (მაგ., $C_2H_5Cl$), არაორგ. მჟავათა ეთერებით [მაგ., დიმეთილსულფატით $(CH_3O)_2SO_2$], ოლეფინებითა და სხვ. ასე მაგ., ბენზოლი ეთილენთან $AlCl_3$-ის თანაობისას წარმოქმნის ეთილბენზოლს: $C_6H_6+CH_2{=}CH_2 \rightarrow C_6H_5-$ $-CH_2-CH_3$. ტექნ. ა-ს იყენებენ მაღალოქტანური საწვავის, ბენზოლის ჰომოლოგებისა და სხვა ნაერთების მისაღებად.

**ალკინები,** უჯერი ნახშირწყალბადები, რ-თა მოლეკულაში ერთი სამმაგი ბმაა. ა-ის უმარტივესი წარმომადგენელია *აცეტილენი*.

**ალკისნაირნი** (Alciformes ან Alcae), ფრინველების რიგი. შეიცავს ერთ ოჯახს, რ-ის 13 გვარი 20-მდე სახეობას აერთიანებს. მათი სხეულის სიგრძეა 15—50 *სმ*, წონა — 100—1200 *გ*. ა-თა სამი თითი ერთიმეორეს საცურავი აპკით უკავშირდება, უკანა, თითი კი პატარაა. მამალსა და დედალს ერთნაირი შეფერილობა აქვს. ა. უმთავრესად ჩრდ. ნახევარსფეროს ცივ და ზომიერ სარტყელში ბინადრობენ და მკაფიოდ გამოხატული ზღვის ფრინველები არიან — კარგად დაცურავენ და ყვინთავენ (10 *მ* სიღრმემდე). წყალქვეშ ფრთებით მოძრაობენ („წყალქვეშა ფრენა"). ცხოვრობენ კოლონიებად; თოლიებთან ერთად ქმნიან ე. წ. „ფრინველების ბაზრებს". დებენ 1—2 კვერცხს. ინკუბაციური პერიოდი 24—25 დღეა. მართვეთა გამოკვებაში მონაწილეობს მამალიც. ა. იკვებებიან პატარა თევზებითა და ზღვის უხერხემლო ცხოველებით (კიბოსნაირებით, ჭიებით, მოლუსკებით). საკვების ძებნისას ისინი ზოგჯერ 18—20 *კმ* შორდებიან სანაპიროს. აღსანიშნავია ატლანტის ოკეანის ჩრდ. სანაპიროზე (ევროპა, ჩრდ. ამერიკა) გავრცელებული ალკა (Alca torda), რ-იც ზამთრობით ხმელთაშუა ზღვის ნაპირამდეც აღწევს. ზოგიერთ რ-ნში ა-თ სარეწაო მნიშვნელობა აქვთ, იყენებენ მათ კვერცხს, ხორცს, ბუმბულსა და გერმას.

**ალკიფრონი** (Alkiphrōn), II ს. ბერძენი რიტორი და სოფისტი; ცნობილი ეპისტოლოგრაფი, ავტორი ფრაგმენტების სახით დაცული 118 წერილისა, რ-ებიც მეთევზეთა, მიწათმოქმედთა, პარასიტთა (მუქთახორების) და ჰეტერათა სახელითაა დაწერილი და შესაბამისად 4 წიგნად იყოფა. კრებული გვიხატავს ძვ. წ. IV ს. ათენის ცხოვრებას, ზოგჯერ ამ ეპოქის ისტ. გმირებსაც.

**ალკმანი** (Alkman), ძვ. წ. VII ს. II ნახ. ბერძენი პოეტი. დაიბადა მცირე აზიის ქ. სარდისში. მოღვაწეობდა სპარტაში. წერდა დორიულ დიალექტზე. საგუნდო პოეზიის (ანუ ქორიკის) ერთ-ერთი უდიდესი წარმომადგენელია. სახელი მოუხვეჭა არტემიდას საკულტო-საფერხულო სიმღერებმა — პართენიებმა, რ-ებსაც ქალთა გუნდი ასრულებდა მისი ხელმძღვანელობით. ა-ს განეკუთვნება აგრეთვე ღმერთების სადიდებელი ჰიმნები, ეპითალამიები, ეროტიკული ლექსები. მისი პოეზია, რ-მაც ჩვენამდე ფრაგმენტების სახით მოაღწია, გამოირჩევა საზომთა მრავალფეროვნებითა და სტილის ხალხურობით.

*თხზ.*: [წიგნებში] Anthologia lyrica graeca, ed. E. Diehl, v 2, Lipsiae, 1942; ელადის მუზა, თბ., 1963; Эллинские поэты, в переводах В. В. Вересаева, [М., 1963].

*ლიტ.*: ყ ა უ ხ ჩ ი შ ვ ი ლ ი ს., ბერძნული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1950.

**ალკმარი** (Alkmaar), ქალაქი ნიდერლანდში (ჩრდ. ჰოლანდიის პროვინცია), ჩრდ. ზღვის სანაპიროს მახლობლად, ჩრდ. ჰოლანდიის არხზე 52 ათ. მცხ. (1970). სარკინიგზო კვანძი. ერბო-კარაქისა და ყველის წარმოების ერთ-ერთი მნიშვნელოვანი ცენტრი. ყველით ვაჭრობის ყოველკვირეული ტრად. საზაფხულო აუქციონები. მეტალურგია, ქაღალდის, ფეხსაცმლის მრეწველობა.

ა. დაარსდა XIII ს-ში. წმ. ლავრენტის გვიანდ. გოტიკური ეკლესია (1470—1512) და რატუშა (1509—20).

**ალკმეონიდები** (Alkmaiōnidai), ძვ. ათენის არისტოკრატიული საგვარეულო. დიდ როლს თამაშობდა ათენის პოლიტ. ცხოვრებაში. ძვ. წ. 640 ამ გვარის წარმომადგენელმა მეგაკლემ ქალღმერთ ათენას საკურთხეველთან გაჟლიტა *კილონის* მომხრეები. წმინდა ადგილის შებღალვისათვის ა. შერისხეს და ათენიდან განდევნეს. მხოლოდ *სოლონის* რეფორმების შემდეგ დააბრუნეს ისინი ათენში. ძვ. წ. VI ს-ში ა. კვლავ მონაწილეობდნენ ათენის პოლიტ. ცხოვრებაში და თანამიმდევრულად იბრძოდნენ ტირანიის წინააღმდეგ. *პისისტრატემ* კვლავ გააძევა ისინი და საბოლოოდ მხოლოდ პისისტრატეს მემკვიდრეთა დაცემის შემდეგ დაბრუნდნენ ათენში. ამ საგვარეულოს ეკუთვნოდა ცნობილი ათენელი რეფორმატორი *კლისთენე*, დედის მხრით კი — *პერიკლე* და *ალკიბიადე*.

**ალკოი** (Alcoy), ქალაქი ესპანეთში (ვალენსია, ალიკანტეს პროვინცია). 60,8 ათ. მცხ. (1968). მანქანათსამშ., საფეიქრო (მ. შ. მაუდის), ტრიკოტაჟის, ქაღალდის, ტყავ-ფეხსაცმლის მრეწვ.; ა-ს მახლობლად — ლიგნიტის მოპოვება.

**ალკორი,** g დიდი დათვისა, დიდი დათვის თანავარსკვლავედის მეოთხე ვარსკვლავიერი სიდიდის ვარსკვლავი. ფიზ. წყვილს ქმნის *მიცართან* ერთად, რომლისგანაც 11,8′ კუთხური სიდიდითაა დაშორებული. მისი ცალკე დანახვა მახვილ თვალს შეუიარაღებლადაც შეუძლია. ინდიელები ამ წყვილით ამოწმებდნენ თვალის სიმახვილეს. ა. თავისთავად ორჯერადია, შედგენილია უფრო მჭიდრო და მკრთალ ვარსკვლავთა წყვილისაგან.

**ალკოჰოლები,** ორგ. ნაერთები; იგივეა, რაც ერთატომიანი *სპირტები*.

**ალკოჰოლიზი,** ნივთიერებათა მიმოცვლითი დაშლა სპირტებთან ურთიერთქმედებისას. მაგ., სპირტების ურთიერთქმედება რთულ ეთერებთან $CH_3COOR + C_2H_5OH \rightarrow ROH + CH_3COOC_2H_5$, ჰალოგენანჰიდრიდებთან და სხვ.; ა. *ჰიდროლიზის* მსგავსია.

**ალკოჰოლიზმი,** დაავადება. რ-საც იწვევს სპირტიანი სასმელების სისტემატური და ხანგრძლივი სმა; ავადმყოფური ლტოლვა სპირტიანი სასმელებისადმი; *ნარკომანიის* სახე. ტერმინი „ა." 1849 შემოიღო შვედმა ექიმმა და საზ. მოღვაწემ მ. ჰუსმა. ფართო გაგებით მისი ბიოლ. და სამედ. მნიშვნელობა განუყოფელია სოც. შინაარსისაგან, ა. მავნე გავლენას ახდენს მოსახლ. ჯანმრთელობასა და საზ. ცხოვრებაზე, იგი არის შრომის ნაყოფიერების დაქვეითების, დანაშაულობათა ზრდის, ოჯახის დაშლის, საწარმოო და ყოფითი ტრავმის გახშირების და სხვ. მიზეზი; მაგრამ არ უნდა აღვრიოთ ერთმანეთში ა. და ჩვეულებრივი, „ყოფითი" ლოთობა (წესგადასული სმა), რ-იც ანტისაზოგადოებრივი ქცევის ფორმაა და არა დაავადება. ა. ხელს უწყობს ზოგიერთი დაავადების (ღვიძლის ციროზი, პოლინევრიტი, მწვავე და ქრონ. *ალკოჰოლური ფსიქოზები*) განვითარებას, ამძიმებს და ართულებს სხვა დაავადებათა მიმდინარეობას. ორგანიზმზე ალკოჰოლის მავნე გავლენას უმთავრესად განაპირობებს ცენტრ. ნერვული სისტემის სარეგულაციო მექანიზმების მოშლა.

ალკოჰოლით მოწამვლა — მწვავე ალკოჰოლური ინტოქსიკაცია — ვითარდება ალკოჰოლური სასმლის ერთჯერადი ჭარბი მიღების შედეგად და იწვევს ორგანიზმის სხვადასხვა ფუნქციის (პირველ ყოვლისა უმაღლესი ნერვული მოქმედების) დროებით მოშლას. თავდაპირველად აღინიშნება აგზნებულობა, გამხიარულება, ყურადღების შესუსტება. თრობის მომდევნო სტადიაში ირღვევა საკუთარი ქცევის შეფასების უნარი, აზროვნება არათანამიმდევრულია, მოტორიკა მოშლილი, ადამიანი აგრესიულად იქცევა, რასაც შეიძლება ანტისაზოგადოებრივი და დანაშაულებრივი მოქმედება მოჰყვეს. ბოლოს ცენტრ. ნერვულ სისტემაში ვითარდება ღრმა შეკავება — ავადმყოფი იძინებს. ალკოჰოლის დოზა, რ-საც შეუძლია გამოიწვიოს ორგანიზმის ფუნქციათა მკვეთრი მოშლა, ინდივიდუალურია, მაგრამ ადამიანის 1 *კგ* წონაზე სუფთა ალკოჰოლის 7—8 *გ* უკვე სასიკვდილოა.

ქრონიკული ა. თანდათანობით ვითარდება ალკოჰოლიანი სასმლის ხშირი, ჭარბი და ხანგრძლივი სმის შედეგად. მისი მთავარი ნიშანია ალკოჰოლის ავადმყოფური მოთხოვნილება, რის გამოც ადამიანი თვითკონტროლს კარგავს; ეს გამოიხატება დაუძლეველ სურვილში — უკვე დალეულ სასმელს ალკოჰოლის ახალი დიდი დოზა დაუმატოს. სიმთვრალის გავლის შემდეგ მას უვითარდება ალკოჰოლური შიმშილის მდგომარეობა, ე. წ. *აბსტინენციის* სინდრომი (უგუნებობა, ეჭვები, თავის ტკივილი, სისუსტე, აჩქარებული გულისცემა, ოფლიანობა, კანკალი და სხვ.). ეს შეგრძნება რომ გაიქარვოს, იგი ალკოჰოლის ახალ დოზას იღებს, თანდათანობით გაბმულ ლოთობას იწყებს და უკვე ალკოჰოლის მცირე დოზაც ათრობს. ქრონ. ა. იწვევს მნიშვნელოვან ცვლილებებს ორგანიზმში, განსაკუთრებით ნერვულ სისტემაში, ღვიძლში, თირკმლებში; მას მოსდევს ფსიქიკის დაკნინება, შრომის უნარის დაქვეითება, ინტერესების შეზღუდვა, ვითარდება აგრეთვე ალკოჰოლური ფსიქოზები.

მკურნალობა: ა-ით დაავადებულთა მკურნალობა სსრ კავშირში სპეც. სამკურნ. დაწესებულებებში ტარდება. გადამწყვეტი მნიშვნელობა აქვს ალკოჰოლური სასმელების სრულ აღკვეთას. ავადმყოფს ენიშნება ისეთი ფარმაკ. საშუალებანი (ემეტინი, აპომორფინი), რ-ებიც მას ალკოჰოლს აზიზღებს. იყენებენ სხვა სამკურნალო საშუალებებსაც, რ-თა მიღების შემდეგ ალკოჰოლის მცირე დოზაც კი ორგანიზმის მძიმე, ზოგჯერ სახიფათო რეაქციას იწვევს. მიმართავენ ფსიქოთერაპიას, კერძოდ, ჰიპნოზს.

ა-ის წინააღმდეგ ბრძოლაში დიდი მნიშვნელობა აქვს ალკოჰოლის საწინააღმდეგო პროპაგანდას რადიოს, ტელევიზიის, კინოსა და პრესის მეოხებით, ფიზკულტურისა და სპორტის ფართოდ დანერგვას მასებში, შრომისა და საყოფაცხოვრებო პირობების გაუმჯობესებას.

საბჭ. სახელმწიფო ა-ს ებრძვის სამართლებრივი ღონისძიებებითაც. სახელდობრ, დაწესებულია იძულებითი მკურნალობა ადმ. წესით. სამკურნალოდ სახალხო სასამართლო ავადმყოფს აგზავნის ჯანმრთელობის დაცვის თუ სხვა სახელმწ. ორგანოს, ორგანიზაციის ან მშრომელთა კოლექტივის შუამდგომლობით (საქ. სსრ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის 1965 წ. 18 დეკ. ბრძანებულება, „საქ. სსრ უმაღლესი საბჭოს უწყებები", 1965, № 30); თუ ალკოჰოლიკმა დანაშაული ჩაიდინა, მას იძულებით მკურნალობენ სასჯელის მოხდის დროს (საქ. სსრ სისხლის სამართ. კოდ., მ. 63). დანაშაულის სიმთვრალეში ჩადენა არათუ არ ხსნის ადამიანს პასუხისმგებლობას, პირიქით, როგორც წესი, ბრალის დამამძიმებელ გარემოებად ითვლება (იხ. *სიმთვრალეში ჩადენილი დანაშაული*).

საბჭ. სახელმწიფო განსაკუთრებულ ყურადღებას აქცევს ლოთობისა და ალკოჰოლიზმის წინააღმდეგ ბრძოლას. ამ ანტისაზოგადოებრივი მოვლენების აღმოფხვრას ისახავს მიზნად საქ. კპ ცკ და რესპუბლიკის მინისტრთა საბჭოს 1972 წ. 28 ივნ. დადგენილება. საქ. სსრ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმმა 1972 წ. 14 სექტ. მიიღო ბრძანებულება „ლოთობისა და ალკოჰოლიზმის წინააღმდეგ ბრძოლის გაძლიერების ღონისძიებათა შესახებ" („საქ. სსრ უმაღლესი საბჭოს უწყებები", 1972, № 9, მ. 187). საქ. სსრ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის 1973 წ. 26 ივნ. ბრძანებულებით დაზუსტებულია ალკოჰოლიკების იძულებითი მკურნალობის წესი (იქვე, 1973, № 6, მ. 99).

სოციალისტურ ქვეყნებში (პოლონეთი, უნგრეთი, ჩეხოსლოვაკია) მიღებულია საკანონმდებლო აქტები ა-ის წინააღმდეგ საბრძოლველად. ბურჟ. კანონმდებლობით ალკოჰოლიანი სასმელების დამზადება-გაყიდვის შეზღუდვა (შვეცია, ნორვეგია, ბელგია, საფრანგეთი) თუ აკრძალვა (აშშ-ში — „*მშრალი კანონი*", ისლანდია, ფინეთი და სხვ.) არ გამოდგა ეფექტური. ალკოჰოლიკთა იძულებითი მკურნალობა შემოღებულია კაპიტალ. ქვეყნებშიც (საფრანგეთი, ინგლისი, შვეცია და სხვ.).

*ლიტ.*: გობრონიძე ე., ალკოჰოლიზმი ჯანმრთელობის მტერია, თბ., 1955; ზურაბაშვილი ა., კლინიკური ფსიქიატრია, თბ., 1963; მაკარიძე ა., ნარკომანიები, თბ., 1964. *ბ. ნანეიშვილი*.
*ა. გაბიანი*.

**ალკოჰოლიმეტრია,** სპირტომეტრია, ალკოჰოლიან ხსნარებში (სპირტი, არაყი, ღვინო, ლუდი და სხვ.) ეთილის სპირტის შემცველობის (სიმაგრის) განსაზღვრა. არაყსა და ღვინოში ალკოჰოლის რაოდენობა მოცულობითი პროცენტობით (მილილიტრები 100 *მლ* ხსნარში) განისაზღვრება, ლუდში — წონითი პროცენტობით. ინგლისსა და აშშ-ში სპირტის შემცველობას პრუფგრადუსებით გამოსახავენ. ინგლ. პრუფი რომ მოცულობითი პროცენტობით გამოისახოს, მისი მნიშვნელობა დაახლ. 0,6-ზე უნდა გამრავლდეს, ამერიკულისა — 0,5-ზე. ალკოჰოლის რაოდენობის განსასაზღვრავად ძირითადად ფიზ. მეთოდებს იყენებენ. ზომავენ ხსნარის რომელიმე პარამეტრს (სიმკვრივე, $t^{o}_{დუღ}$, ზედაპირული დაჭიმულობა, რეფრაქცია...) და მიღებული შედეგის სპეც. ცხრილთან ან დიაგრამასთან შედარებით საზღვრავენ ალკოჰოლის შემცველობას. ყველაზე გავრცელებული მეთოდი ხსნარის სიმკვრივის გაზომვას ემყარება (სიმკვრივეს ზომავენ სპეც. არეომეტრით — სპირტსაზომით) არსებობს ალკოჰოლის განსაზღვრის ქიმ. მეთოდებიც.

**ალკოჰოლური დუღილი,** საფუარი სოკოებისა და ზოგი სხვა მიკროორგანიზმის მოქმედებით გამოწვეული *დუღილი*.

**ალკოჰოლური ფსიქოზები,** ქრონიკული ალკოჰოლიზმის შედეგად განვითარებულ ფსიქიკურ დაავადებათა ჯგუფი. შეიძლება იყოს მწვავე (თეთრი ცხელება, მწვავე ალკოჰოლური ჰალუცინოზი) და ქრონ. (ალკოჰოლური ბოდვა, კორსაკოვის ფსიქოზი).

ა. ფ-იდან ყველაზე ხშირია თეთრი ცხელება. იგი იწყება მოუსვენრობით, შიშის გრძნობით, ძილის გაკრთობით. ავადმყოფს უჩნდება ჰალუცინაციები, განსაკუთრებით მხედველობითი (ხედავს სისხლისღვრის სცენებს, შემზარავ არსებებს, უჩვეულო საგნებს და სხვ.); მოჩვენებათა მოძალება თანდათან უკარგავს სინამდვილისადმი კრიტ. მიდგომის უნარს და „თავის დასაცავად" შეიძლება მძიმე დანაშაულიც ჩაიდინოს. თეთრი ცხელება ჩვეულებრივ 3—7 დღე გრძელდება და ღრმა ძილის შემდეგ გამოჯანსაღებით მთავრდება, თუმცა ზოგჯერ გულის მოქმედების უკმარობის გამო შეიძლება სიკვდილითაც დასრულდეს.

მწვავე ალკოჰოლური ჰალუცინოზის დროს ნათელი ცნობიერების ფონზე ჩნდება სმენითი ჰალუცინაციები (მუქარა, დაცინვა, გაკიცხვა და სხვ.). ეს მდგომარეობა რამდენიმე დღე ან რამდენიმე კვირა გრძელდება. ზოგჯერ დაავადება მეორდება, ზოგჯერ ქრონიკული ხდება და, თუნდაც ადამიანმა სმა შეწყვიტოს, შეიძლება წლების მანძილზე გაგრძელდეს.

ალკოჰოლური ბოდვა ვითარდება ალკოჰოლური დეგრადაციის ფონზე და პიროვნების ზნეობრივ დაკნინებას იწვევს. ახასიათებს უსაფუძვლო ეჭვიანობა, რისი მიზეზიც უმეტესად გაბმული ლოთობის შედეგად განვითარებული სქესობრივი სისუსტეა.

კორსაკოვის ფსიქოზის (პირველად აღწერა ს. *კორსაკოვმა* 1887) მთავარი ნიშანია მეხსიერების ძლიერი დაქვეითება. ავადმყოფს ავიწყდება მიმდინარე და ახლო წარსულში მომხდარი ამბები, აწუხებს საერთო სისუსტე, მოდუნება, ტკივილი ნერვული ღეროების გასწვრივ. დაავადება შეიძლება დაიწყოს



ალკისნაირნი. ჩვეულებრივი ალკა: 1. ზრდასრული ფრინველი. 2. ახალგაზრდა ფრინველი.

როგორც მწვავედ (თეთრი ცხელების გადატანის შემდეგ), ისე თანდათანობით; დიდხანს გრძელდება და ხშირად ჭკუასუსტობით მთავრდება.

ა. ფ-გან უნდა განვასხვაოთ ხანმოკლე ფსიქოზური მდგომარეობა — პ ა თ ო ლ ო გ ი უ რ ი დ ა თ რ ო ბ ა, რ-იც შეიძლება იმასაც დაემართოს, ვინც არ არის დაავადებული ქრონიკული ალკოჰოლიზმით. პათოლ. დათრობა, მიღებული ალკოჰოლური სასმელის რაოდენობისდა მიუხედავად, უეცრად იწყება; ახასიათებს აგზნებულობა, უაზრო აგრესიული მოქმედება, შემზარავი განცდები, რაც შეიძლება მძიმე დანაშაულის ჩადენის მიზეზი გახდეს. სიმთვრალის გავლის შემდეგ ავადმყოფს არაფერი აღარ ახსოვს.

მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: ფსიქოფარმაკოლოგიური საშუალებანი, ფიზიოთერაპია, წყლის პროცედურები, ვიტამინოთერაპია.

*ბ. ნანეიშვილი.*



ალკუნისებრნი. ცისფერი ალკუნი.

**ალკუინი,** ფ ლ ა კ უ ს ა ლ ბ ი ნ უ ს ი (Alcuin, ლათ.: Flaccus Albinus) (735—19. V. 804), ანგლოსაქსი მეცნიერი, საეკლესიო მოღვაწე და პედაგოგი. იტალიაში ყოფნისას დაუახლოვდა *კარლოს დიდს,* რ-ის მიწვევით ფრანკთა სამეფოში გადასახლდა და *„კაროლინგური აღორძინების"* თვალსაჩინო მოღვაწე გახდა. იყო კარლოს დიდისა და მისი შვილების მასწავლებელი. სამეფო კარზე დააარსა სასახლის აკადემია. 796-იდან იყო ტურის წმ. მარტინის მონასტრის აბატი. მის მიერ დაარსებული სკოლებიდან უმნიშვნელოვანესია ტურის სამონასტრო სკოლა. ა-ს დაწერილი აქვს თეოლოგიური, ფილოსოფიური, მათემატიკური, რიტორიკული, გრამატიკული თხზულებები. გარდა ამისა, ოდები, იგავები და ელეგიები. მის ფილოს. შეხედულებებზე დიდი გავლენა მოახდინა *ავგუსტინე ნეტარის* შრომებმა. ა-ის მიხედვით, ღმერთი უმაღლესი სიკეთეა, მისკენ სწრაფვა თვით ადამიანის არსებაშივეა; სული უკვდავია, რადგან ადამიანის სულში აღბეჭდილი ხატი ღვთისა მარადიულია. ა-ის თხზულებები გამოსცეს რეგენსბურგში ფრობენიუსმა („Beati Flacci Albini seu Alcuini opera", 1—2, 1777—78) და ჟ. პ. მინმა (Patrologiae cursus completus .. Series latina, t. 101, P., 1863).

*ლიტ.*: Р а м м Б. Я., «Каролингское возрождение...», «Ученые записки Ленинградского гос. пед. ин-та им. М. Н. Покровского», 1940, т. 5. Ист. фак-т. в. 1.

**ალკუნისებრნი** (Alcedinidae), ფრინველების ოჯახი *ყაპყაპისნაირთა* რიგისა. მათი სხეულის სიგრძეა 16—47 *სმ*, უმრავლესობა მკვეთრი შეფერილობისაა. აქვთ დიდი თავი, გრძელი და სწორი ნისკარტი, მოკლე და სუსტი ფეხები და ხშირი ბუმბული. ბინადრობენ მდინარეებისა და ტბების ნაპირებზე, ზოგი—ტყეებსა და ნახევრად უდაბნოებში. ბუდობენ სოროებში ან ხის ფუღუროში. ა. მონოგამები არიან, წელიწადში 1—3-ჯერ მრავლდებიან. დებენ 6—9 (ტროპიკული სახეობანი 2—3) კვერცხს. ინკუბაციის პერიოდი 21 დღემდე გრძელდება. ა. იკვებებიან პატარა თევზებითა და წყლის მწერებით, ტროპ. სახეობები კი მღრღნელებითა და ქვეწარმავლებითაც. ცნობილია 88 სახეობა, რ-თაგან საქართველოში გვხვდება ცისფერი ალკუნი (Alcedo atthis).

**ალმა** (Alma) პეტერ (პეტრუს) (დ. 18. I. 1886, მედანი, კ. სუმატრა), ჰოლანდიელი ფერმწერი და გრაფიკოსი. მისი შემოქმედება მჭიდროდ არის დაკავშირებული მუშათა მოძრაობასთან. შექმნა ჩანაფიქრისა და ფორმის მხრივ მკაფიო, რევოლუციური გრაფიკის ნიმუშები (ლინოგრავიურები „ვ. ი. ლენინი", „აჯანყება", „კაპიტალიზმი"), მოხატა საზ. შენობები (უნ-ტი, 1951 და სატელეფონო სადგური, 1957, ამსტერდამში) ხალხის შრომისა და ცხოვრებისადმი მიძღვნილი კომპოზიციებით.

**ალმა-ათა** (ყაზახ. ალმათი — „ვაშლოვანი"; 1921-მდე ვ ე რ ნ ი), ყაზახ. სსრ დედაქალაქი (1929 მაისიდან), ალმა-ათის ოლქის ცენტრი. გაშენებულია იმიერილის ალათაუს ჩრდ. ფერდობის ძირში, მთის მდ-ების დიდი და პატარა ალმატინკის (მდ. ილის აუზი) გამოზიდვის კონუსზე, ზ. დ. 650—950 *მ*. იანვ. საშ. ტემპ-რა —8°C, ივლ. 22,3°C. მოსახლ. 813 ათ. კაცი, (1974; 1926 წ. — 45,6 ათ., 1939 წ. —222 ათ, 1959 წ.—456 ათ.).

ა. დაარსდა ყაზახ. დასახლ. ალმათის ადგილზე, სადაც 1854 საფუძველი ჩაეყარა რუს. სამხ. სიმაგრეს ზაილიისკოეს, რ-საც შემდეგ ვერნოე, 1867-იდან კი ვერნი ეწოდა. იმავე წლიდან ვერნი თურქესტანის საგენერალგუბერნატოროს ცენტრი გახდა. XIX ს-ში იქ გადასახლებულმა რუსმა სოც.-დემოკრატებმა დიდი როლი ითამაშეს პროგრესული იდეების გავრცელებასა და პირველი რევ. წრეების ჩამოყალიბებაში. 1894—1904 ვერნიში სწავლობდა და აქვე დაიწყო რევ. მოღვაწეობა მ. ფრუნზემ. 1905—07 აქ საქმიანობას ეწეოდა ს.-დ. ჯგუფი, იმართებოდა პოლიტ. დემონსტრაციები და გაფიცვები. 1917 ჩამოყალიბდა ბოლშევიკური ორგანიზაცია, იგი სათავეში ჩაუდგა 1918 წ. 2—3 მარტის აჯანყებას, რის შედეგადაც ვერნიში საბჭ. ხელისუფლება დამყარდა. სამოქალაქო ომის წლებში ვერნი საბჭ. სემირეჩიეს პოლიტ. ცენტრი იყო.

ა. ნოვოსიბირსკ—ტაშკენტის რკინიგზის მაგისტრალსა და ავტომაგისტრალების კვანძზე მდებარეობს. აქვს აეროპორტი. წარსულში ჩამორჩენილი, პროვ. სავაჭრო-ადმ. ქალაქი საბჭ. პერიოდში ყაზახ. უმსხვილეს სამრეწვ., კულტ.-სამეცნ. ცენტრად გადაიქცა. მრეწვ. მთავარი დარგებია: კვებისა და მსუბუქი. კვების მრეწველობის (მრეწვ. მთლიანი პროდუქციის 67%) მნიშვნელოვანი საწარმოებია: ხორცსაკონსერვო, საფქვავ-საბურღულე, რძის, შამპანური ღვინოების, თამბაქოს, ხილის საკონსერვო კომბინატები, საკონდიტრო ფ-კა, ლიქიორ-არაყის, ღვინის, ლუდის ქ-ნები; მსუბუქი მრეწველობისა—საფეიქრო და ბეწვეულის კომბინატები, ბამბის სართავი, ტრიკოტაჟის, ფეხსაცმლის და სამკერვალო ფ-კები. მძიმე მრეწველობაში მთავარია მძიმე მანქანათმშ., ელექტროტექ., სამსხმელო-მექან., ვაგონსარემონტო, საშენ მასალათა, ხის დასამუშ., რკინა-ბეტონის კონსტრუქციების, სამშენებლო დეტალების ქ-ნები. მდ. დიდ ალმატინკაზე გაშენებულია ჰესების კასკადი. მდ. ილიზე შენდება (1969) ყაფჩაღაის ჰესი.





ზემოთ: ალმა-ათა. სპორტის სასახლე. ქვემოთ: ალმა-ათა. სასტუმრო «ყაზახსტანი».

ძველი ა. გაშენებული იყო თიხისა და ალიზის სახლებით. რამდენჯერმე დაანგრია მიწისძვრამ (1887 და 1911). ქალაქის ინტენსიური გაშენება XX ს. 30—40-იან წწ-ში დაიწყო. დაგეგმარებულია სწორკუთხოვანი კვარტალებით და ფართო ქუჩა-ხეივნებით. ა. სსრკ ერთ-ერთი ულამაზესი ქალაქია. მნიშვნელოვანი ნაგებობანია: უნ-ტი (1930), სამედ. ინ-ტი (1939), აბაის სახ. ყაზახ. ოპერისა და ბალეტის თეატრი (1941), მთავრობის სახლი (1958), რ-ის წინ ვ. ი. ლენინის ძეგლია აღმართული (1958), ყაზახ. სსრ მეცნ. აკად. მთავარი შენობა (1957), სასტუმრო „ყაზახსტანი" (1960), ალმა-ათის მ. აუეზოვის სახ. დრამის აკად. თეატრი (1963), ამანგელდი იმანოვის (1950), აბაისა (1960) და სხვ. ძეგლები.

ა-ში 1974/75 სასწ. წელს იყო 149 სკოლა, 26 პროფ.-ტექ. სკოლა და სასწავლებელი, 15 საშ. სპეც. და 12 უმაღლესი სასწავლებელი, მ. შ. ს. კიროვის სახ. უნ-ტი (1934-იდან), ინ-ტები: პოლიტექ., სახალხო მეურნეობისა, სას.-სამ., სამედ., ზოოვეტერინარული, პედ. და სხვ.; ყაზახ. სსრ მეცნ. აკად. 19 სამეცნ.-კვლ. ინ-ტით. 6 თეატრი (მ. შ. ოპერისა და ბალეტის, დრამის და სხვ.), კინოსტუდია „ყაზახფილმი", 96 კინოთეატრი, ა. პუშკინის სახ. სახელმწ. რესპ. ბ-კა, 107 მასობრივი ბ-კა, 3 მუზეუმი, ტ. შევჩენკოს სახ. სამხატვრო გალერეა, რესპ. რადიო და სატელევიზიო ცენტრი, ყაზახ. დეპეშათა



ალმა-ათა. ყაზახეთის აბაის სახ. ოპერისა და ბალეტის თეატრი.



ალმა-ათა. აბაის პროსპექტი.

საავენტო, პიონერთა სასახლე, ნორჩ ნატურალისტთა და ნორჩ ტექნიკოსთა სადგურები, საბავშვო რკინიგზა, 47 საავადმყოფო. ა. საკავშირო მნიშვნელობის ტურისტული და სპორტული ცენტრია. ა-ის მახლობლად, მაღალმთიან საციგურაოზე — მედეოზე ეწყობა საკავშ. და საერთაშ. შეჯიბრებები.

**ალმა-ათის დრამის აკადემიური თეატრი** მ. ა უ ე ზ ო ვ ი ს ს ა ხ ე ლ ო ბ ი ს ა, ყაზახეთის პროფესიული დრამ. თეატრი. შეიქმნა 1925 ყიზილორდაში, 1928 ალმა-ათაში გადავიდა. 1937 მიენიჭა აკად. თეატრის წოდება. 1946 დაჯილდოვდა წითელი დროშის ორდენით. თეატრის წამყვანი მსახიობები არიან: ხ. ბუქეევა, ს. ყოჟამყულოვი, კ. კუანიშპაევი, ე. უმურზაკოვი და სხვ.



ალმა-ათის ოლქი. მაღალმთიანი საძოვარი.

**ალმა-ათის ოლქი,** შედის ყაზახ. სსრ-ში. შეიქმნა 1932 წ. 10 მარტს. ფართ. 104,7 ათ. *კმ*². მოსახლ. 1604 ათ. კაცი (1974), მ. შ. ქალაქად ცხოვრობს 60%. ცენტრი — ქ. ალმა-ათა, ყაზახ. სსრ დედაქალაქი. ოლქის სამხრ-ით წიწვიანი ტყეებით დაფარული ტიან-შანის ქედებია, უფრო ჩრდ-ით — მთის მდინარეების ხეობებით დასერილი მთისწინა დახრილი ვაკეები. მდინარეებს იყენებენ სარწყავად. ჩრდ. ნაწილში მდ. ილის განიერი ხეობა და ნახევრად უდაბნო სამხრ. ბალხაშისპირა ვაკეა. მრეწვ. მთავარი დარგებია: მანქანათმშ., კვებისა და მსუბუქი მრეწველობა. ა. ო. სარწყავი მიწათმოქმედების რ-ნია. მოჰყავთ უმთავრესად ხორბალი, აგრეთვე ქერი, ფეტვი, ბრინჯი, შაქრის ჭარხალი, თამბაქო. განვითარებულია მებაღეობა და მევენახეობა, მეცხვარეობა, მეცხენეობა, სახორცე მესაქონლეობა. სანაოსნოა ბალხაშის ტბა და მდ. ილი.

**„ალმაგესტი“,** (ლათ. Almagestum < არაბ ალ-მაჯისტი < არაბ. არტიკლი „ალ“ და ბერძნ. **megiste** — უდიდესი), ცნობილი ბერძენი მეცნ. კლავდიუს პტოლემეს ძირითადი ასტრონ. ნაწარმოების („Megistē Syntaxis“ — „უდიდესი აღნაგობა“) გავრცელებული სახელწ. დაწერილია II ს-ში და შედგება 13 წიგნისაგან, სადაც განხილულია ციური სფეროს დღეღამური მოძრაობა, სამყაროს აგებულების გეოცენტრული სისტემა, ტრიგონომ. საკითხები, ასტრონ. იარაღების აღწერილობა და სხვ.; იქვეა ჰიპარქეს დაკვირვებათა საფუძველზე შედგენილი 1022 ვარსკვლავის კატალოგი. უკანასკნელი 5 წიგნი დათმობილი აქვს პლანეტების მოძრაობის თეორიას. „ა-ში“ გადმოცემულია სამყაროს გეოცენტრული სისტემის სრული მათ. თეორია. „ა-ით“ სარგებლობდნენ XVI ს-მდე, ვიდრე კოპერნიკი სამყაროს ჰელიოცენტრული სისტემის თეორიას ჩამოაყალიბებდა.

**ალმაგრო** (Almagro) დიეგო დე (დაახლ. 1470—1538), ესპანელი *კონკისტადორი*. 1475 ქ. ალმაგროს (ტოლედოს პროვ.) მახლობლად ნაპოვნი უპატრონო ბავშვი. პირველად პანამაში ჩავიდა 1514 და *პისაროსთან* ერთად 1524—25 და 1526 ორი ექსპედიცია მოაწყო სამხრ. ამერ. დას. სანაპიროს გაყოლებით. 1533 თავისი რაზმით შეუერთდა პერუს დასაპყრობად წასულ პისაროს, მაგრამ მალე მათ შორის უთანხმოებამ იჩინა თავი. 1535—36 ა-მ ესპ. მთავრობის ნებართვით ჩილეში გაილაშქრა და დაიპყრო იგი. მალე პერუში დაბრუნდა, დაამარცხა კუსკოსთან ინკების ბელადი მანკო კაპაკი, მაგრამ ამ ქალაქისთვის კვლავ დავა მოუხდა პისაროსთან. 1538 წ. 26 აპრ. მასთან ბრძოლაში დამარცხდა, ტყვედ ჩაიგდეს და მოკლეს.

**ალმადენი** (Almaden), მსოფლიოს ერთ-ერთი უდიდესი ვერცხლისწყლის საბადო ესპანეთში (ახალი კასტილია, სიუდად-რეალის პროვინცია), სიერა-მორენის ჩრდ. ფერდობის ძირში. X ს-მდე მადანს სინგურის საღებავის მისაღებად იყენებდნენ, შემდეგ ა. მსოფლიოში ვერცხლისწყლის მთავარი მიმწოდებელი გახდა. ლითონის მოპოვება წელიწადში 1500—2000 *ტ* აღწევს (მსოფლიო მოპოვების დაახლ. 40%). მადანში ლითონის შემცველობა 5—6%. საბადო ქვედაპალეოზოურ ფიქლებში, ქვიშაქვებსა და კვარციტებშია. მადანი გვხვდება 20 *კმ* სიგრძის ზოლში.

**ალმადი** (Almadies), კონცხი მწვანე კონცხის ნ.-კ-ზე. აფრიკის კონტინენტის უკიდურესი დას. წერტილი (დ. გ. 17°32′).

**ალმალიქი,** ქალაქი (1951-იდან) უზბ. სსრ ტაშკენტის ოლქში. რკინიგზის სადგ. აჰანგარანიდან 18 *კმ*. 91 ათ. მცხ. (1974; 1959 წ. — 40,5 ათ.). უზბ. ფერადი მეტალ. ცენტრი. ვ. ი. ლენინის სახ. მსხვილი სამთო-მეტალ. კომბინატი, თეცი, ავტოსარემონტო, საშენ მასალათა ქ-ნები, ავეჯის ფ-კა, ხორცკომბინატი. ფერადი ლითონების სამეცნ.-კვლ. ინ-ტის ფილიალი, ტაშკენტის პოლიტექნ. ინ-ტის ფაკ-ტი, სამთო-მეტალ. ტექნიკუმი.

**ალმა-მატერი** (ლათ. Alma mater — მეძუძური დედა), ასე უწოდებდნენ ძველად სტუდენტები უნივერსიტეტს, რ-იც მათ „სულიერ საზრდოს“ აძლევდა. იხმარება მოწიწებით, ხუმრობით ან ირონიით.

**ალმანახი** (არაბ. ალ-მუნაჰ — კალენდარი), არაპერიოდული კრებული. თავდაპირველად (XII ს.) ა-ში შეჰქონდათ ასტრონ. და ასტროლოგიური ცნობები; მოგვიანებით — ოფიც. ინფორმაცია, ამბები, ანეკდოტები, ლექსები, ნოველები და ა. შ.; უძველეს ბეჭდურ ა-ად ითვლება გერმანიაში გამოცემული „Pro annis pluribus“ (XV ს. II ნახ.). XVIII ს-იდან შინაარსობრივი სხვაობისა და დანიშნულების შესაბამისად გაჩნდა ა-ის ცალკეული სახეები: ლიტ., ისტ., იურიდ., დიპლ., მუს. და ა. შ.

ლ ი ტ ე რ ა ტ უ რ უ ლ ი ა. რაიმე ნიშნის (იდეურ-მხატვრული, თემატური, ჟანრობრივი და სხვ.) მიხედვით შედგენილი მხატვრული ნაწარმოებების კრებულია. პირველი ლიტ. ა. გამოვიდა საფრანგეთში (1764, „L' Almanach des muses“ — „მუზების ალმანახი“). პირველ რუს. ლიტ. ა-ად ითვლება ნ. კარამზინის მიერ 1794 გამოცემული ა. „აგლაია“. პირველი ქართ. ლიტ. ა. „*ჩანგური*“ (შედგენილი კ. ლორთქიფანიძის მიერ) დაისტამბა 1864 პეტერბურგში, ხოლო თბილისში 1878 გამოიცა „*ალმანახი*“, შედგენილი გ. თუმანიშვილის მიერ.

**„ალმანახი“,** ქართ. ლიტ. ალმანახი, შედგენილი გ. თუმანიშვილის მიერ. გამოვიდა ორი კრებული 1878—79 თბილისში. „ა-ში“ დაიბეჭდა ა. ჭავჭავაძისა და მ. თუმანიშვილის ლექსები, ჯ. ბაირონის, ჟ. ბ. მოლიერის, პ. ბერანჟეს, ა. პუშკინის ნაწარმოებთა თარგმანები, მიმოხილვითი სტატიები ქართ. ლიტ-რის, პერიოდიკის და სხვ. საკითხებზე. გამომცემელი — გ. ჩარკვიანი.

**ალმანდინი,** მინერალი *გრანატების* ჯგუფისა. ქიმ. შედგენილობა $Fe_3Al_2[SiO_4]_3$, ხშირად შეიცავს Mn და სხვ. მინარევებს. კრისტალდება კუბურ სინგონიაში. ა-ის კრისტალები დოდეკაედრებია. აქვს წითელი, მურა-წითელი ან მოიისფრო-წითელი



ფერი. სიმაგრე მინერალოგიური სკალით— 7–7,5, სიმკვრივე — 4100–4300 *კგ/მ*$^3$. არ იტკეჩება. გვხვდება მეტამორფულ ქანებსა და პეგმატიტებში. იყენებენ სანახელავო ქვად და აბრაზიულ მასალად.

**ალმანი,** ალემანი (Allemane) ჟან (25. VIII. 1843–1935), ფრანგი წვრილბურჟ. სოციალისტი. სტამბის მუშა. მუშათა მოძრაობის მონაწილე 1862-იდან. 1871 პარიზის კომუნის მოღვაწე — ხელმძღვანელობდა ეროვნ. გვარდიის ერთ-ერთი ლეგიონის საბჭოს. კომუნის დაცემის შემდეგ გადაასახლეს კ. ახალ კალედონიაზე. ამნისტიის შემდეგ 1880 საფრანგეთში დაბრუნდა და თანამშრომლობდა სოციალ. გაზეთებში. 1882 მიემხრო *პოსიბილისტებს*, 1890 კი სათავეში ჩაუდგა მათგან გამოყოფილ მუშათა სოციალ.-რევ. პარტიას (იხ. *ალმანისტები*). 1901, 1906, 1910 არჩეული იყო პარლამ. წევრად. 1914 საპარლამენტო არჩევნებში დამარცხების შემდეგ პოლიტ. სარბიელს ჩამოშორდა.



გ. ალმასზადე.

**ალმანისტები,** ალამანისტები, საფრ. მუშათა სოციალ.-რევოლუციური პარტიის (ლიდერი ჟ. *ალმანი*) წევრები. ა-ის პარტია შეიქმნა 1890 *პოსიბილისტების* პარტიაში მომხდარი განხეთქილების შედეგად. ა. ილაშქრებდნენ პარლამენტარიზმით გატაცებისა და „ყოველგვარი დოქტრინების" წინააღმდეგ; მიაჩნდათ, რომ მთავარი იყო ეკონ. და არა პოლიტ. ბრძოლა. მოითხოვდნენ პარტიის ადგილ. ორგანიზაციების მეტ დამოუკიდებლობას და ამ საკითხში სინდიკალიზმისაკენ იხრებოდნენ. მათ იდეოლოგიაზე გავლენა მოახდინა რეფორმისტულმა და ანარქისტულმა შეხედულებებმა. ა. უარყოფდნენ პროლეტ. დიქტატურის იდეას, მეორეხარისხოვან მნიშვნელობას ანიჭებდნენ პოლიტ. პარტიას და მთავარ ძალად პროფკავშირი მიაჩნდათ. მათი აგრ. პროგრამა ითვალისწინებდა წვრილი გლეხური საკუთრების შენარჩუნებას კაპიტალ. წყობილების ლიკვიდაციის შემდეგაც კი. ა. მკაცრად ილაშქრებდნენ გედისტების წინააღმდეგ. 1905 ისინი შეუერთდნენ გაერთ. სოციალ. პარტიას.

*ლიტ.*: Милицина Т. В., Аллеманисты, кр.: Социалистическое движение во Франции, М., 1934.





ალმასის კრისტალური მესრის ელემენტარული უჯრედი.

**ალმასზადე** გამარ ჰაჯიაღა-ყიზი (დ. 10. III. 1915, ბაქო), აზერბაიჯანელი საბჭ. ბალეტის სოლისტი, ბალეტმაისტერი, სსრკ. სახ. არტისტი (1959). სკკპ წევრი 1945-იდან. პირველი აზერბ. ბალერინა. 1930 დაამთავრა ბაქოს ქორეოგრაფიული სტუდია, 1936—ლენინგრ. ქორეოგრაფიული სასწავლებელი. 1936-იდან ბაქოს მ. ფ. ახუნდოვის სახ. ოპერისა და ბალეტის თეატრის წამყვანი მსახიობია, 1953-იდან მთავარი ბალეტმაისტერი. მისი საუკეთესო პარტიებია: ოდეტა-ოდილია (ჩაიკოვსკის „გედის ტბა"), ტაო-ხოა (გლიერის „წითელი ყვავილი"), გულიანაგი (ბადალბეილის „ქალწულის კოშკი"), აიშა (ყარაევის „შვიდი მზეთუნახავი"), გულშენი (ჰაჯიბეკოვის „გულშენი", სსრკ სახელმწ. პრემია, 1952) და სხვ.; დადგმები: „ქალწულის კოშკი", „გულშენი" (1950), ბასოვის „შავტუხა" (1965), ამიროვის „შური" (1968) და სხვ. ა. წლების მანძილზე მუშაობს ბაქოს ქორეოგრაფიული სასწავლებლის პედაგოგად.



ალმასის სტრუქტურა.

**ალმასი** (არაბ. ალ-მას), მინერალი. განეკუთვნება ხალასი ელემენტების კლასს. ბუნებაში ცნობილ მინერალთაგან ყველაზე მაგარია, რის გამოც მრეწვ. მრავალ დარგში იყენებენ. ა. ნახშირბადის ერთ-ერთი ალოტროპიული სახესხვაობაა. ა-ის გარდა ცნობილია ნახშირბადის შემდეგი მოდიფიკაციები: გრაფიტი და ლონსდეილიტი (მეტეორიტებში).

ა. კრისტალდება კუბურ სინგონიაში. ა-ის კრისტალთა ფორმებია ოქტაედრი, რომბოდოდეკაედრი, კუბი და მათი კომბინაციები. წახნაგები ხშირად მომრგვალებულია და მათ ზედაპირზე შეიმჩნევა ზრდისა და გახსნის შედეგად წარმოქმნილი ფიგურები. კრისტალების გარდა გვხვდება შემდეგი სახესხვაობანი: ბორტი—უსწორმასწორო ფორმის მარცვლები, ბალასი — სფეროსებრი რადიალურ-სხივური აგრეგატები, კარბონადო — წვრილმარცვლოვანი აგრეგატები. ბუნებრივ ა-თა მასა კარატის მეასედიდან რამდენიმე ათას კარატამდეა (1 *კარ* — 0,2 *გ*). საქვეყნოდ ცნობილი ალმასებია: „კულინანი"—3106. *კარ* (მისგან დამზადდა ორი დიდი ბრილიანტი „კულინან I"—530,2 *კარ*, „კულინან II"—317,4 *კარ*, და .103 მომცრო ბრილიანტი), „ექსცელსიორი"—971,5 *კარ*, „ჯონკერი" — 726 *კარ*, „ორლოვი"—189,62 *კარ*, „შაჰი" 88,7 *კარ*. ორი უკანასკნელი სსრკ *ალმასის ფონდშია*, სადაც აგრეთვე ინახება სსრკ-ში მოპოვებული დიდი ალმასები: „მარია"—105,98 *კარ*, „ჩეკისტი" — 95,0 *კარ*, „ოქტომბრული"—68,47 *კარ*, „ვალენტინა ტერეშკოვა"—51,66 *კარ* და სხვ.

ხარისხისა (ზომა, ფორმა, ფერი, დეფექტების რაოდენობა და ა. შ.) და დანიშნულების მიხედვით, ა-ს ყოფენ შვიდ კატეგორიად და 23 ჯგუფად. მსოფლიო ბაზარზე განარჩევენ საიუველირო და ტექ. ა-ს. საიუველირო ა-ს აქვს სრულყოფილი ფორმა, ძლიერ გამჭვირვალე, უბზარო და უდეფექტოა. საგანგებოდ „ბრილიანტური" წახნაგებით გამოთლილ ალმასს ბრილიანტი ეწოდება. მოპოვებული ა-ის დანარჩენი მასა (75–85%) ტექ. ალმასებს მიეკუთვნება. ტექ. ა-ს იყენებენ ფხვნილისა ან ცალკეული კრისტალების სახით, რ-თაც საგანგებო ფორმას აძლევენ.

ა-ის კრისტალთა სტრუქტურაში ნახშირბადის თითო ატომი კუბის წვეროებსა და წახნაგის ცენტრშია მოთავსებული და ქმნის ე. წ. წახნაგცენტრირებულ კუბს, რ-ის პარამეტრი (წიბოს სიგრძე) 3,56Å-ს უდრის; ოთხი ატომი კი მოთავსებულია კუბის იმ ოქტანტებში, რ-ებიც ერთმანეთს არ ესაზღვრება (იხ. ნახ.). ა-ის ელემენტარული უჯრედი შეიცავს 8 ატომს. ნახშირბადის თითოეული ატომი გარშემორტყმულია ერთმანეთისაგან ტოლი მანძილით დაშორებული ოთხი უახლოესი მეზობელი ატომით. თუ ამ ატომებს ხაზებით შევაერთებთ, მივიღებთ ტეტრაედრს, რ-ის ცენტრში მოთავსებული იქნება ნახშირბადის ატომი, ხოლო წვეროებში მისი ოთხი უახლოესი მეზობელი ატომი. ეს იმის მაჩვენებელია, რომ ა-ის სტრუქტურაში ნახშირბადის ატომებს შორის კავშირი კოვალენტურია. ამით აიხსნება ა-ის განსაკუთრებული მექანიკური და დიელექტრიკული თვისებები. ა-ის ტიპის სტრუქტურით ხასიათდება მრავალი ელემენტი და ნაერთი [მაგ., ნახევარგამტარული ელემენტი გერმანიუმი (Ge), მინერალი სფალერიტი (ZnS) და სხვ.].

ა-ის ფიზიკურ თვისებებზე დიდ გავლენას ახდენს მინარევები. ა-ში ხშირად გვხვდება Si, Al, Ca, Mg, იშვიათად Fe, Cu, Be; მყარი ჩანართებიდან — ოლივინი, პიროქსენები, გრანატები, გრაფიტი, კვარცი და სხვ.; თხევადიდან — წყალი და ნახშირმჟავა; აირადიდან — აზოტი.

ა-ის სიმკვრივეა 3470–3560 *კგ/მ*$^3$, სიმაგრე—მინერალოგიური სკალით — 10, მიკროსიმაგრე 60–70-იდან 150 *გნ/მ*$^2$-მდე. ა-ის სხვადასხვა წახნაგს სხვადასხვა სიმაგრე აქვს, ყველაზე მაგარია ოქტაედრის წახნაგები. ა. მეტად მყიფეა, ახასიათებს ტკეჩვადობა ოქტაედრის წახნაგების გასწვრივ. დრეკადობის მოდული 1000 *გნ/მ*$^2$ აქვს, მოცულობითი კუმშვის მოდული — 600 *გნ/მ*$^2$, რაც სხვა ნივთიერებებთან შედარებით გაცილებით ნაკლებია. ა-ს ახასიათებს ხახუნის დაბალი კოეფიციენტი და დიდი ცვეთაგამძლეობა. ა-ის სითბოგამტარობა (თბოგამტარობის კოეფიციენტი 14—2 *კალ/სმ·წმ*. გრად.) და კუთრი თბოტევადობა (0,12 *კალ/გ*. გრად.) მაღალია, რაც ხელს უწყობს ა-ის საჭრისებით დეტალების დამუშავების დროს წარმოქმნილი სითბოს არინებას. ძალზე დაბალია ა-ის წრფივი გაფართოების კოეფიციენტი. ა. სხვადასხვა ფერისაა. გვხვდება უფერო, უფრო ხშირად კი ყვითლად, მწვანედ, წითლად, ცისფრად, ყავისფრად და ნაცრისფრად შეფერილი. ა-ის ფერის ეს სხვადასხვაობა მინარევებით არის გამოწვეული. ა-ის გარდატეხის მაჩვენებელია 2,417, დისპერსია — 0,063 (გამჭვირვალე სხეულებისათვის მაქსიმალური), სრული შინაგანი არეკვლის კუთხე — 24°24′. ახასიათებს ძლიერი ელვარება. ზოგ კრისტალს ორმაგი სხივთტეხის უნარი აქვს. კათოდური, ულტრაიისფერი და რენტგენული სხივების მოქმედებისას ა-ს ახასიათებს ნაირფერი ლუმინესცენცია. ა. დიამაგნიტურია, შალზე ხახუნით დადებითად იმუხტება. ჩვეულებრივ მაღალი კუთრი ელექტროწინაღობა აქვს ($10^{14}$–$10^{16}$ *ომ·სმ*) და იზოლატორს წარმოადგენს.

ა-ების უმეტესობას (მათ I ტიპს უწოდებენ) ელექტრომაგნიტური გამოსხივების სპექტრის როგორც ინფრაწითელ ($\lambda \sim 8$–10 *მკმ*), ისე ულტრაიისფერ არეში (0,3 *მკმ*-ზე მცირე) შერჩევითი შთანთქმის უნარი აქვს. გაცილებით ცოტაა II ტიპის ა., რ-საც 8–10 *მკმ*-ს ფარგლებში შთანთქმის ხაზები არა აქვს და გამჭვირვალეა ~0,22 *მკმ*-მდე. დადგენილია, რომ ასეთი განსხვავება უმთავრესად აზოტის მინარევით არის გამოწვეული. I ტიპის ა-ში ეს მინარევი 0,2%-ს აღწევს. ელექტროწინაღობის მიხედვით II ტიპის ა-ები ორ — IIa და IIб ქვეჯგუფებად იყოფა. II б ქვეჯგუფს ახასიათებს შედარებით დაბალი კუთრი ელექტროწინაღობა — 50 — 1200 *ომი·სმ*. ამ ტიპის ა. ქიმიურად ძლიერ სუფთაა და ნახევრადგამტარულ თვისებებს ამჟღავნებს, რაც ელექტრონულ ხელსაწყოებში მის სათანადო გამოყენებას განაპირობებს. ბუნებაში ამ ტიპის კრისტალები მეტად იშვიათია და ყველაზე ძვირად ფასობს.

ა. ქიმიურად მდგრადია მჟავებისა და ტუტეების მოქმედების მიმართ. იხსნება გვარჯილისა და სოდის მდნარში (t~500°C). სუფთა ჟანგბადის ნაკადში 700–800°-ზე C იწვის და $CO_2$ -ში გადადის, ხოლო ვაკუუმში 2000°-მდე C გახურებისას — გრაფიტში.

ტექ. ა-ის 70–75%-ს ფხვნილების სახით ხმარობენ მრეწველობაში, უმთავრესად ზუსტი ხელსაწყოების დეტალებისა და ძვირფასი ქვების დასამუშავებლად. ა-ს მრავალმხრივ იყენებენ აბრაზიული დამუშავების დროს (აბრაზიული ქარგოლები, დისკო-საჭრისები, მისალესი იარაღი). განსაკუთრებული მნიშვნელობა აქვს მას ბურღვის ტექნიკაში.

ა-ს უმთავრესად ძველი ფარებისა და ბაქნების გეოლოგიურ წარმონაქმნებში მდებარე ძირითადი და ქვიშრობი საბადოებიდან მოიპოვებენ (80–85% ქვიშრობი საბადოებიდან არის მოპოვებული). ერთადერთი ქანი, რ-შიც სამრეწვ. მნიშვნელობის ა-ის საბადოები გვხვდება, ე. წ. კიმბერლიტია. იგი სხვადასხვა ზომის მილისებრი სხეულების ან დაიკების სახით არის გავრცელებული. ზოგი მკვლევრის აზრით, ა. კიმბერლიტებში ზედა მანტიის ფარგლებში კრისტალდება, ზოგის აზრით კი — დედამიწის ზედაპირიდან 2–4 *კმ* სიღრმეზე.

კაცობრიობა ა-ს ახ. წელთაღრიცხვამდე მრავალი საუკუნით ადრე იცნობდა. მისი მოპოვება პირველად ინდოეთში დაიწყეს (VI–X სს.) — კ. ბორნეოზე, 1725-იდან კი— ბრაზილიაში. XIX ს-ში ა-ის მოპოვებამ აზიიდან და სამხრ. ამერიკიდან აფრიკაში გადაინაცვლა, სადაც ამჟამად ა-ის მო-

პოვება ძირითადად წარმოებს ანგოლაში, განაში, ზაირის რესპუბლიკაში, ნამიბიაში, სიერალეონეში, ტანზანიაში, სამხრ. აფრიკის რესპუბლიკაში.

ა. აღმოაჩინეს 1829 ურალში, მდ. კოვას აუზის ქვიშრობებში, ხოლო 1954 იაკუტიაში აღმოჩენილია ა-ის ძირითადი (კიმბერლიტური) საბადოები. ა. მოიპოვება აგრეთვე ტიმანზე, უკრაინასა და ყაზახეთში.

ა-ის მსოფლიო მოპოვება 1967 შეადგენდა 30 მლნ. *კარ*, სულ საზღვარგარეთ 1968-მდე 900 მლნ. *კარ* (180 *ტ*) ა. არის მოპოვებული. ა-ის 80%-ს მრეწველობაში იყენებენ.

სინთეზური (ხელოვნური) ა. მიიღება ნახშირბადის სხვა მოდიფიკაციების (უმთავრესად გრაფიტის) ან ნახშირბადშემცველი ნივთიერებების გარდაქმნით. სტრუქტურითა და ქიმ. შედგენილობით სინთეზური ა. არაფრით არ განსხვავდება ბუნებრივისაგან. XX ს. 20–30-იან წწ-ში სინთეზური ა. თითქმის ერთდროულად მიიღეს რამდენიმე ქვეყანაში (აშშ, შვეცია და სამხრ. აფრიკის რესპ.). სსრკ-ში ა-ის სინთეზი დაამუშავეს სსრკ მეცნ. აკად. მაღალი წნევის ინ-ტში აკად. ლ. ვერეშჩაგინის ხელმძღვანელობით და უკრაინის ზემაგარი მასალების ინ-ტში. გრაფიტი გარდაიქმნება ა-ად მაღალი წნევისა და ტემპ-რის ზეგავლენით. სინთეზის გასაადვილებლად ხმარობენ სხვადასხვა ნივთიერებას, რ-ებიც კატალიზატორის როლს ასრულებენ (რკინა, ნიკელი და მათი შენადნობები). გრაფიტისგან და ლითონისგან შემდგარ სარეაქციო ნარევს ელექტროდენის საშუალებით ახურებენ. ა-ის სინთეზი რამდენიმე წამიდან რამდენიმე საათამდე მიმდინარეობს. ტემპერატურული რეჟიმი, სინთეზის დროს გამოყენებული ნივთიერებები და სხვ. გავლენას ახდენს სინთეზური ა-ის ელექტრულ და ოპტიკურ თვისებებზე, კრისტალების ზომაზე. მიკროსკოპული კრისტალების მიღება შესაძლებელია გრაფიტის გარდაქმნით დარტყმითი ტალღის მეშვეობით.

ა-ის სინთეზის პირობების ცვლა საშუალებას იძლევა მივიღოთ ა-ის კრისტალები, რ-თაც ექნებათ წინასწარ დასახული ფიზ. თვისებები. სსრკ-ში მზადდება ჩვეულებრივი, გადიდებული და მაღალი სიმტკიცის ტექ. ა.; მათ იყენებენ აბრაზიული მასალისა და ცალკრისტალიანი ხელსაწყოების დასამზადებლად.

*ლიტ.*: Варшавский А. В., Аномальное двупреломление и внутренняя морфология алмаза, М., 1968; Васильев В. Г., Ковальский В. В., Черский Н. В., Происхождение алмазов, М., 1968; Гомон Г. О., Алмазы. Оптич. свойства и классификация, М.—Л., 1966; Коломейская М. Я., Натуральные и синтетические алмазы в промышленности, М., 1967; Шафрановский И. И., Алмазы, М., 1964.

*თ. ავალიანი. ვ. ხანაძე.*

**ალმასიანი,** სოფელი ყაზბეგის რ-ნში (კობის სოფსაბჭო), მდ. თერგის ნაპირზე. ზ. დ. 1960 *მ*, ყაზბეგიდან 18 *კმ*. ს. ორჯონიკიძის სახ. კობის კოლ-ბა (მეცხოველეობა). რვაწლ. სკოლა (ინტერნატით) სოფ. კობში (2 *კმ*).

**ალმასის იარაღი,** ბუნებრივი ან სინთეზური ალმასისაგან დამზადებული საჭრელი იარაღი (ქარგოლები, ძელაკები, ალმასის ფირფიტებიანი საჭრისები და ფრეზები, თვალაკები, აბრაზიული იარაღის საწორებელი ფანქრები და გორგოლაჭები, ქანების ბურღსატეხები, ბურღის გვირგვინები და სხვ.). ალმასის ფხვნილსა და პასტას იყენებენ მანქანათმშენებლობაში (დეტალის ზედაპირის მისალესად და დასაყვანად). ალმასის ფხვნილისაგან ა. ი-ს ამზადებენ ორგ., კერამ., ელასტ. (რეზინის), ლითონური და სხვა შემაკავშირებლების გამოყენებით. ა. ი. სალი და ცვეთამედეგია. ა. ი-ით შეიძლება დავამუშაოთ სალი შენადნობები (მ. შ. ძნელად დასამუშავებელი და მხურვალმტკიცე), სხვადასხვა კონსტრ. მასალა (ოპტ. მინა, კერამიკა და სხვ.), საშენი მასალა (ბეტონი, მარმარილო, გრანიტი და ა. შ.), აგრეთვე ფაიფური, ბროლი, ძვირფასი ქვები და სხვ.

ა. ი-ით დამუშავებული ზედაპირი ზუსტია და სუფთა (▽10–▽14 კლასი). ა. ი-ის (განსაკუთრებით სინთეზური ა. ი-ის) გამოყენება ძლიერ აიაფებს წარმოებას.

**ალმასის სინდიკატი** (ინგლ. Diamond Syndicate Ltd — „დაიმონდ სინდიკეიტ ლტდ"), კაპიტალ. სამყაროს ერთ-ერთი უძველესი და უდიდესი საერთაშ. მონოპოლისტური გაერთიანება. დაარსდა 1892 ინგლ. კომპანიის „დე ბირს კონსოლიდეიტიდ მაინს ლტდ" (De Beers Consolidated Mines Ltd) ბაზაზე. კომპანიას სათავეში ედგა ინგლ. ს. როდსი. ა. ს-მა შთანთქა სამხრ. აფრ. თითქმის ყველა ალმასის კომპანია. სინდიკატის პოლიტიკაა — არ დასცეს ალმასის, განსაკუთრებით საიუველირო ალმასის ფასი. ამიტომ ის ზღუდავს ალმასის მოპოვებას და ბაზარზე უშვებს იმდენ ალმასს, რამდენიც უზრუნველყოფს მაღალ სტაბილურ ფასებს მასზე. ამასთან, ა. ს. შეისყიდის კონტრაბანდის გზით ან *აუტსაიდერების* მიერ შემოტანილი ალმასის მნიშვნელოვან ნაწილს და მონოპ. მდგომარეობას ინარჩუნებს ალმასის ბაზარზე. კაპიტალ. სამყაროს ალმასის მოპოვების მეტი წილი. სამხრ. და სამხრ.-დას. აფრიკაზე მოდის. ალმასის მოპოვების 60% მოდის ზაირის რესპუბლიკაზე. აქ უმთავრესად აწარმოებენ ტექ. ალმასს, რ-ზედაც ტექ. განვითარებასთან ერთად მოთხოვნილებაც იზრდება. ალმასით ვაჭრობის ცენტრია ლონდონი. აქ ა. ს. ყოველთვიურად აწყობს სპეც. გამოფენას, სადაც საიუველირო ალმასს სამწახნაგებლო მრეწვ. წარმომადგენლები ყიდულობენ ბრილიანტის დასამზადებლად. სამწახნაგებლო მრეწვ. ცენტრებია ბელგია, ნიდერლანდი და ისრაელი. II მსოფლიო ომის შემდეგ ა. ს-ში წამყვანი როლი შეინარჩუნა „დე ბირსის" კომპანიამ, რ-საც სათავეში უდგას ოპენჰაიმერის ფინანს. ჯგუფი. „დე ბირსი" უდიდესი კომპანიაა სამხრ. აფრ. რესპუბლიკაში. მასში დასაქმებულია 17 ათასზე მეტი კაცი. ა. ს. ყიდის კაპიტალ. მსოფლიოს ალმასის პროდუქციის 80%-ს. 60-იანი წლებიდან ალმასის მსოფლიო მოპოვება-ვაჭრობაში მოხდა მნიშვნელოვანი ცვლილებები. ეროვნ. და პოლიტ. დამოუკიდებლობა მოიპოვეს აფრ. იმ ქვეყნებმა, რ-ებსაც წამყვანი ადგილი უკავიათ ალმასის მოპოვებაში. ამჟამად ეს ქვეყნები ეკონ. დამოუკიდებლობის მისაღწევად ცდილობენ საკუთარი ინტერესებისათვის გამოიყენონ ალმასის საბადოები (თვითონვე აწარმოონ და გაყიდონ ალმასი). ტექ. ალმასის ბაზარზე სულ უფრო მეტ ადგილს იკავებს სინთეზური ალმასი. ა. ს. ცდილობს ბუნებრივი ალმასის შემცვლელების წარმოებაზეც დაამყაროს კონტროლი. ამისათვის მან შექმნა მსხვილმარცვლოვანი ალმასის ფხვნილის საწარმო სამხრ. აფრ. რესპუბლიკაში და სინთეზური ალმასისა — შანონში (ირლანდია).

**ალმასის ფონდი** სსრკ-ისა, დიდი ისტ., მხატვრული და მატერიალური ღირებულების მქონე ძვირფასი ქვებისა და საიუველირო ნაწარმის, აგრეთვე ოქროსა და პლატინის უნიკალური თვითნაბადების კოლექცია. ა. ფ-ის ისტორია პეტრე I-ის ეპოქიდან იწყება. თავდაპირველად კოლექციაში შედიოდა სახელმწ. ძალაუფლების სიმბოლოები (გვირგვინი, სამეფო კვერთხი, სკიპტრა და სხვ.). XVIII ს. შუა ხანიდან კოლექცია ინახებოდა ზამთრის სასახლის (პეტერბურგი) ე. წ. „ბრილიანტის ოთახში". I მსოფლიო ომის დაწყებისთანავე, 1914, კოლექცია მოსკოვში გადაიტანეს. 1922 დაარსდა რსფსრ ა. ფ., ამავე წელს საბჭ. მეცნიერის ა. ფერსმანის ხელმძღვანელობით მეცნიერულად პირველად აღწერეს ა. ფ. 1924-იდან მას ეწოდება სსრკ-ს ა. ფ. XVIII — XIX სს. ხელოვნ. ცნობილ ნაწარმოებთაგან სსრკ-ის ა. ფ-ში დაცულია შვიდი ე. წ. ისტ. ქვა, რ-თაც ბადალი არ მოეპოვება მსოფლიოში: ალმასები „ორლოვი" (189,62 *კარ.*) და „შაჰი" (88,7 *კარ.*); სამკაულებში ჩასმული, მსოფლიოში უდიდესი წახნაგოვანი საფირონი (258,8 *კარ.*), უიშვიათესი მწვანე ფერის ზურმუხტი (136,25 *კარ.*), უდიდესი ბრტყელი ალმასი (ფართობი 7,5 *სმ*²), ქრიზოლითი (192,6 *კარ.*) და მუქი წითელი შპინელი (398,72 *კარ.*), რ-ითაც შემკულია იმპერატორის დიდი გვირგვინი (იუველირი ი. პოზიე, 1762). საბჭ. ხელისუფლების წლებში ფონდი მნიშვნელოვნად შეივსო ალმასის უდიდესი კრისტალებით: „მარია" (105,98 *კარ.*), „ჩეკისტი" (95,0 *კარ.*), „ოქტომბრული" (68,47 *კარ.*), „ვალენტინა ტერეშკოვა" (51,66 *კარ.*), „კომკავშირული" (48,48 *კარ.*) და სხვ. თვითნაბად ოქროებს შორის განსაკუთრებით საინტერესოა „მეფისტოფელი" (20,25 *გ*) და მსოფლიოში შემონახულ თვითნაბადებს შორის ყველაზე დიდი — „დიდი სამკუთხედი" (36 *კგ*), რ-იც ნაპოვნია ურალში 1842. საბჭ. სახელმწიფოს 50 წლის იუბილესთან დაკავშირებით მოსკოვის კრემლში გაიხსნა სსრკ-ის ა. ფ-ის მუდმივი გამოფენა.

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 400.

**ალმასური დამუშავება,** მასალის ან ნაკეთობის ზედაპირის დამუშავება სინთეზური ან ბუნებრივი ალმასის საჭრელი იარაღით. ა. დ. მნიშვნელოვნად ამაღლებს ზედაპირის სისუფთავეს.

**ალმატი,** სოფელი ყვარლის რ-ნში (საბუის სოფსაბჭო), კახეთის კავკასიონის სამხრ. კალთაზე, მდ. ინწობის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 580 *მ*, ყვარლიდან 25 *კმ*. საბუის მევენახეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა, კლუბი, ბ-კა, საფერშლო-სამეანო პუნქტი, აფთიაქი.

**ალმეიდა** (Almeida) ფრანსიშკუ (დაახლ. 1450 – 1. III. 1510), პორტუგალიელი ზღვაოსანი. ინდოეთის პირველი პორტუგ. ვიცე-მეფე (1505–09). ინდოეთში პორტუგ. ბატონობისა და მისი სავაჭრო მონოპოლიის დამკვიდრების მიზნით აფრიკასა და სამხ.-დას. აზიაში შექმნა დასაყრდენი პუნქტები. მოაწყო ექსპედიციები მალდივის კ-ებზე, ცეილონსა და მადაგასკარზე. 1509 კ. დიუსთან დაამარცხა ეგვიპტის სულთნის ფლოტი, რ-იც წამოსული იყო პორტუგალიელთა განსადევნად ინდოეთის ოკეანიდან. სამშობლოში დაბრუნებისას ა. კეთილი იმედის კონცხთან მოკლეს სამხრეთ აფრიკელმა კაფრებმა.

**ალმეიდა-გარეტი** (Almeida Garrett) ჟუან ბაპტიშტა და სილვა ლეიტან (da Silva Leitão) (4. II. 1799, პორტუ, — 9. XII. 1854, ლისაბონი), პორტუგალიელი მწერალი და სახელმწ. მოღვაწე. ადრეულ ნაწარმოებებში (ტრაგედია „კატონი", 1820; ლექსები, რ-ებიც შემდგომ შევიდა კრებულში „ჟუან მინიმის ლირიკა", 1829) კლასიციზმის პოზიციებზე დგას. მისი შემდგომდროინდელი შემოქმედება რომანტიზმის სულისკვეთებითაა გამსჭვალული. ამ პერიოდს ეკუთვნის პოემები „კამოენსი" (1825) და „დონა ბრანკა" (1826); ლექსების კრ-ები „უნაყოფო ყვავილები" (1845), „დაცვენილი ფოთლები" (1856); დრამები „დონა ფილიპა და ვილიენა" (1840), „სანტარემელი საჭურველთმტვირთველი" (1841), „ძმა ლუიჟ დი სოუზა" (1844); ისტ. რომანი „წმ. ანას თაღი" (ნაწ. 1–2, 1845–51).

**ალმასი**

**უდიდესი ალმასები**
(კარატობით)

| | |
|---|---|
| „კულინანი" | 3106 |
| „ექსცელსიორი" | 971,5 |
| „ჯონკერი" | 72,6 |
| „ორლოვი" | 189,62 |
| „მარია" | 105,98 |
| „ჩეკისტი" | 95 |
| „შაჰი" | 88,7 |
| „ოქტომბრული" | 68,47 |
| „ვალენტინა ტერეშკოვა" | 51,66 |

**ალმელო** (Almelo), ქალაქი ნიდერლანდში (ოვერეისელის პროვინცია). ნავმისადგომი ოვერეისელისა და ა. — ნორდჰორნის არხების შესართავთან. 60 ათ. მცხ. (1969). სარკინიგზო კვანძი. ტვენტეს რ-ნის საფეიქრო მრეწვ. ცენტრი.

**ალმენდე** [Allmende<შუა-და ზემო გერმ. All(ge)meinde — ყველას კუთვნილი], შუა საუკ. დას. ევროპის ქვეყნებში ერთი ან რამდენიმე ტერიტორიული თემის (*მარკის*) წევრთა საერთო მფლობელობის მიწები — საძოვარი, ტყე, სათიბი, თევზსაჭერი ადგილები, ჭაობი და სხვ.; საგლეხო მეურნეობის მნიშვნელოვანი დასაყრდენი. ფეოდ. ურთიერთობათა განვითარებასთან ერთად ა-ს ფეოდალები იტაცებდნენ (*ტრიაჟი* საფრანგეთში). გლეხები მოითხოვდნენ ა-ს დაბრუნებას თემებისათვის („სმითფილდის პროგრამა" — ინგლისში *უოტ ტაილერის აჯანყების* დროს, „თორმეტი თეზისის პროგრამა" — გერმანიაში გლეხთა 1524—26 ომის დროს და სხვ.). სათემო მიწების დატაცება განსაკუთრებით დაჩქარდა სოფლად კაპიტალ. ურთიერთობათა შეჭრის შემდეგ (იხ. *შემოღობვანი* ინგლისში). საფრანგეთის დიდი რევ. დროს სათემო მიწები თემის წევრებს შორის დანაწილდა (1792 წ. 10 აგვ. და 1793 წ. 10 ივნ. დეკრეტები). ზოგიერთ ქვეყანაში, მაგ. სამხრ. გერმანიაში, შვეიცარიაში, სკანდინავიაში და სხვ. ა. ბოლო დრომდე შემორჩა.

**ალმერია** (Almeria), ქალაქი და ნავსადგური ესპანეთში (ანდალუსია), ხმელთაშუა ზღვის სანაპიროზე. ალმერიის პროვ. ადმ. ცენტრი. 94,8 ათ. მცხ. (1968). მეღვინეობა, ერბო-კარაქის, ტყავ-ფეხსაცმლის, ცემენტის, გოგირდის გადასამუშავებელი მრეწვ., მუს. ინსტრუმენტების წარმოება. გააქვთ სოფ. მეურნ. პროდუქცია, აგრეთვე გოგირდი, რკინისა და ტყვიის მადანი. პირენეს ნ.-კ. ერთ-ერთი უძველესი ქალაქი. შემორჩენილია არაბ. ციხის ნანგრევები (VIII—XI სს.), ტაძარი (1490).

**ალმეტიევსკი,** ქალაქი თათართა ასსრ-ში, მდ. ზაის (კამის შენაკადი) მარცხ. ნაპირზე. ალმეტიევსკის რ-ნის ცენტრი, რკინიგზის სადგ. მინიბაევოდან 18 *კმ*. გზატკეცილების კვანძი. 97 ათ. მცხ. (1974; 1959 წ. — 49 ათ.). ა. შეიქმნა 1950 როგორც ნავთობსარეწი დაბა. თათართა ასსრ ნავთობის მრეწვ. უმნიშვნელოვანესი ცენტრი. ნავთობისა და აირის მოპოვება. აირ-ბენზინის, რკინაბეტონის კონსტრუქციების, ავტო-ტრაქტორსარემონტო, ხის დასამუშ., აგურის ქ-ნები. კვების მრეწვ. საწარმოები. ნავთობსადენ „დრუჟბის", აგრეთვე ქ-ების გორკის, პერმის, კუიბიშევისა და სუბხანკულოვოს ნავთობსადენების საწყისი პუნქტი. მოსკოვის ნავთობქიმ. და აირის მრეწვ. ინ-ტის საღამოს ფაკ-ტი, 4 საშ. სპეცსასწავლებელი. დრამ. თეატრი.

**ალმის ბრძოლა,** *ყირიმის ომის* (*1853—56*) პირველი ბრძოლა მდ. ალმასთან 1854 წ. 8(20) სექტ., რუსეთისა და მოკავშირეთა — საფრ., ინგლ. და ოსმალეთის ჯარებს შორის. რუსეთის ჯარს (33,6 ათ. კაცი, 96 ქვემეხი) სარდლობდა ადმირალი ა. *მენშიკოვი*, ევპატორიაში გადმოსხმულ მოკავშირეთა ჯარებს (55, ათ. კაცი, 120 ქვემეხი) — ფრანგი მარშალი ა. ჟ. სენტ-არნო და ინგლ. გენერალი, ლორდი ფ. ჯ. რაგლანი. ჭარბი ძალებისა და უკეთესი შეიარაღების წყალობით მოკავშირეებმა დაამარცხეს რუსეთის ჯარი, რ-მაც სევასტოპოლისაკენ დაიხია. ა. ბ-ში რუსებმა დაკარგეს 5700 კაცი, მოკავშირეებმა — 4300 (ამათგან 3000 ინგლისელი).

**ალმკვისტი** (Almquist) კარლ იონას ლოვე (28. XI. 1793, სტოკჰოლმი, — 26. IX. 1866, ბრემენი), შვედი მწერალი. რეაქციული წრეების ინტრიგამ აიძულა 1851 აშშ-ში გადასახლებულიყო. 1865-იდან ბრემენში ცხოვრობდა. შემოქმედების ადრინდ. პერიოდში განიცადა რომანტიზმის გავლენა. 1832 დაიწყო ვრცელი ციკლის გამოქვეყნება სათაურით „ასკილის წიგნი" (ტ. 1—14, 1832—50), რ-შიც შევიდა ისტ. რომანები, ნოველები, ლექსები და პიესები. მის ნაწარმოებთა შორის აღსანიშნავია პოემა „ამორინა" (1822), ალეგორიული საგა „ორმუზდი და აჰრიმანი" (1823), რომანები „ეს ეხება..." (1839), „გაბრიელ მიმანსო" (1841—42) და სხვ.; ა-ის შემოქმედებისათვის დამახასიათებელია რეალისტური მოტივების შერწყმა რელიგ. მისტიციზმთან.

**ალმორავიდები,** ბერბერულ-მუსლიმანური სექტის, მასთან დაკავშირებული მავრულ-ესპ. დინასტიისა და ფეოდ. სახელმწიფოს (XI—XII სს.) სახელწოდება. სექტის ფუძემდებელმა აბდ ალ-ლაჰ იბნ იასინმა (გ. 1059) ახლანდ. მავრიტანიის ტერიტორიაზე ააგო სავანე, არაბ. რიბატი, საიდანაც წარმოდგა სახელწ. „ალ-მურაბიტუნ" — „რიბატში მყოფნი", ესპ. „ალმორავიდეს". სექტის წევრებისათვის სავალდებულო იყო უბიწო ცხოვრება და სამხ. საქმის ცოდნა „ისლამის მტრებთან" საბრძოლველად. XI ს. შუახანებისათვის ა-მა დაიმორჩილეს სამხრ. მაროკო და განაგრძეს დაპყრობები, რ-თაც თან სდევდა „ურწმუნოთა" და „განდგომილთა" შემუსვრა. დაბალი ფენების მისამხრობად ისინი ილაშქრებდნენ „უკანონო გადასახადების" წინააღმდეგ. აბდ ალ-ლაჰ იბნ იასინის მოწაფისა და მიმდევრის იუსუფ იბნ ტაშფინის მბრძანებლობის დროს (1061—1106) საფუძველი ჩაეყარა ა-ების დინასტიას. 1062 იუსუფმა დააარსა ქ. მარაკეში (მაროკო) და სატახტო ქალაქად აქცია იგი. 1085 *რეკონკისტით*ა და კასტილიის მეფე *ალფონსო VI-ის* მიერ ტოლედოს აღებით დაშინებულმა ესპანეთის მუსლიმანმა გამგებლებმა იუსუფს დახმარება სთხოვეს. იუსუფი ფანატიკოს ბერბერთა არმიით ესპანეთში გადავიდა და 1086 მოიპოვა გამარჯვება სალაკის ბრძოლაში, ხოლო 1090 წლისათვის დაიმორჩილა მთელი მუსლ. ესპანეთი. ამ დროისათვის ა-ის სახელმწიფოში შედიოდა მაროკო, დას. ალჟირი, მთელი მუსლ. ესპანეთი და ბალეარის კუნძულები. იუსუფ იბნ ტაშფინის მემკვიდრეთა განმგებლობის დროს სახელმწიფოში გაძლიერდა ჯარისა და მმართველთა თვითნებობა, გლეხობას და მოქალაქეებს მძიმე გადასახადები დააწვა ტვირთად, გამწვავდა რელიგ. შეუწყნარებლობა. სქოლასტ. მალიქიზმის მიმდევრები დევნიდნენ საერო კულტურას, მეცნიერებას, საჯაროდ წვავდნენ წიგნებს. ეს ყველაფერი საყოველთაო უკმაყოფილებას იწვევდა, რამაც ბოლოსდაბოლოს საგრძნობლად დაასუსტა ა-ის სახელმწიფო. ა-მა ვეღარ შეძლეს წინააღმდეგობა გაეწიათ *ალმოჰადებისათვის*, რ-თაც 1146 მარაკეში აიღეს და საბოლოოდ დაამხეს ა-ის ხელისუფლება (1147).

*ლიტ.*: Всемирная история, т, 3, М., 1957, гл. 34, § 4; Жюльен Ш.А., История Северной Африки, пер. с франц., т. 2, М., 1961.

**ალმოჰადები** (ესპ. Almohades<არაბ. Al Muwahhidin), ბერბერულ-ისლამური სექტის მიმდევრების, მავრულ-ესპ. დინასტიისა და ფეოდ. სახელმწიფოს სახელწოდება. ა-ის რელიგ.-პოლიტ. მოძრაობისა და დინასტიის ფუძემდებელი (1121) ღვთისმეტყველი მუჰამად იბნ თუმართი (გ. 1130) გამოდიოდა *ალმორავიდების* რელიგ. დოგმის წინააღმდეგ, მოითხოვდა ისლამის გაწმენდას ყოველგვარი „სიახლისაგან", უარყოფდა წმინდანების, მათი საფლავებისა და წმინდა ადგილების კულტს და „კერპთაყვანისცემისა" და „მრავალღმერთიანობის" სამაგიეროდ „ერთღმერთიანობას" ქადაგებდა. მან თავი მესიად (მაჰდი — Mahdi) გამოაცხადა და საფუძველი ჩაუყარა ა-ის თეოკრ. სახელმწიფოს, სადაც ჭეშმარიტ მუსლიმანებად მხოლოდ „ერთღმერთიანები" მიაჩნდათ, ხოლო ყველა დანარჩენი — „ურჯულოდ". განსაკუთრებით გაძლიერდნენ ა. იბნ თუმართის მოწაფისა და მიმდევრის ხალიფა აბდ ალ-მუმინის მმართველობის დროს (1130—63), რ-მაც 1147 საბოლოოდ დაამარცხა და გაანადგურა ალმორავიდები, მათი დედაქალაქი მარაკეში (მაროკო) თავის სატახტო ქალაქად აქცია და თავისი ბატონობა განავრცო მათს სახელმწიფოზე (ჩრდ. აფრიკა და მთელი მუსლიმანური ესპანეთი). აბდ ალ-მუმინის მემკვიდრეები ესპ. ქრისტიანებსაც ებრძოდნენ. 1195 მათ დიდი გამარჯვება მოიპოვეს ალარკოსის ბრძოლაში, მაგრამ *რეკონკისტის* დიდი ხნით შეჩერება ვერ შეძლეს. ა-ის პოლიტიკა რეაქციულობითა და რელიგ. შეუწყნარებლობით გამოირჩეოდა და დიდ უკმაყოფილებას იწვევდა აფრიკასა და ესპანეთში. 1212 ლას ნავას დე ტოლოსის ბრძოლაში კასტილიის, არაგონისა და ნავარის გაერთიანებულმა ჯარებმა სასტიკად დაამარცხეს ა.; ამის შემდეგ ა-ის სახელმწიფო თანდათან დაიშალა. 1228 მას გამოეყო ტუნისი, 1235 — თლემსენი, 1248-თვის ესპ. ქრისტიანებმა ხელში ჩაიგდეს მუსლიმანთა ყველა მიწა, გარდა გრანადისა. 1269 *მარინიდების* დინასტიის ამირებმა მარაკეში დაიპყრეს და ამრიგად ბოლო მოუღეს ა-ს.

*ლიტ.* იხ. სტ-თან ა ლ მ ო რ ა ვ ი დ ე ბ ი.

**ალმუკანტარათი** (არაბ. მუკანტარას მრავლობითი რიცხვის ფორმა, კანტარა — რკალი) (ასტრონ.), ცის სფეროზე ჰორიზონტის პარალელური მცირე წრე.

**ალო,** 1. ერთი დღის სახნავი მიწა, რ-იც რიგრიგობით უნდა მოეხნა მარტივ კოოპერაციულ ამხანაგობას (იხ. *მოდგამი*) გუთნეულში მონაწილე გუთნისდედისა და მეხრეთა შრომის, გამწევი ძალისა და ინვენტარის საფასურად. ქართ. წყაროებში გუთნეულის „გადაბმით" მუშაობის მთელ ციკლს — ა ლ ო ვ ნ ო ბ ა ეწოდება. საქართვ. ბარში ა-ს მოდგამის წევრთა შორის სხვადასხვაგვარად ანაწილებდნენ. სარგოს საერთო რაოდენობა საგაზაფხულო ხვნაში 23—25 ა. იყო, საანეულო ხვნაში — 41 ა. აღმ. საქართველოში საგაზაფხულო ხვნის დროს გუთნისდედას 2 დღიურ მიწას — 2 ა-ს უხნავდნენ შრომის საფასურად, ღამის მეხრეს — 2, დღის მეხრეს — 1, სახნის-საკვეთლისა და გუთნის პატრონს — 2, ღვედებისა და ჯამბარააპეურების პატრონს — 3 ა-ს, უღელი ხარის პატრონს — 1 ა-ს. 2. საქართვ. მთიანეთის ზოგიერთ მხარეში ერთი სახვნელი უღლის სიგანის მიწა, რ-ის მოხვნის შემდეგ ხარებს ასვენებდნენ. 3. შესაფერი დრო, სეზონი (მაგ., კახეთში — პურეულის მოსავლის აღების პერიოდი, იმერეთში — დღის რომელიმე მონაკვეთი მაგ., სადილობის ა.).

*ლიტ.*: გ უ გ უ შ ვ ი ლ ი პ., საქართველოსა და ამიერკავკასიის ეკონომიკური განვითარება XIX—XX სს., ტ. 3, თბ., 1959; მ ე ნ თ ე შ ა შ ვ ი ლ ი ს., ქიზიყური ლექსიკონი, ვ. თოფურიას რედ., თბ., 1943; ქართული დიალექტოლოგია, [ტ.] 1, თბ., 1961; ჩ ი ტ ა ი ა გ., ეთნოგრაფიული მოგზაურობიდან აღბულაღის რაიონში, «საქართველოს მუზეუმის მოამბე», 1928, ტ. 4; Свод материалов по изучению экономического быта государственных крестьян Закавказского края, т. 4. Тфл., 1888. *გ. ჯალაბაძე.*

**ალო...** (ბერძნ. allos — სხვა, მეორე) რთული სიტყვის პირველი შემადგენელი ნაწილი, ნიშნავს „სხვას", „სხვაგვარს", „მეორეს", „ვარიანტს". მაგ., ალოგამია, ალომეტრია, ალოგრაფი, ალომორფი.

**ალოგამია** (ალო... და ბერძნ. gamos — ქორწინება), ყვავილის დამტვერვა სხვა ყვავილის მტვრით. თუ ორივე ყვავილი ერთი მცენარისაა, ასეთ ა-ს ჰ ე-




*სტ. ანტარქტიკის ოლქი.* ანტარქტიკის ოლქის დამახასიათებელი ცხოველები: **1** — ზღვის ლეოპარდი; **2** — როსის სელაპი; **3** — ზღვის სპილო; **4** — უედელის სელაპი; **5** — ცხრაფეხაჭამია სელაპი; **6** — სამხრეთული ზღვის კატა; **7** — საიმპერატორო პინგვინი; **8** — ანტარქტიკული პინგვინი; **9** — ადელის პინგვინი; **10** — მცირე ზოლიანი ვეშაპი; **11** — კაპური ზღვის თოლია; **12** — ანტარქტიკული ქარიშხალა; **13** — თოვლა ქარიშხალა; **14** — თეთრი მეჭვავია; **15** — დიდი მეზღვია; **16** — მოვერცხლისფრო-რუხი ქარიშხალა; **17** — მარმარილოსებრი ნოტოთენია; **18** — ანტარქტიკული ეშვიანა; **19** — თეთრსისხლა წერი; **20** — ანტარქტიკული ლიკოდი; **21** — ანტარქტიკული კალანუსი; **22** — ანტარქტიკული ღორტავა; **23** — ღრუბელი სკოლიმასტრა; **24** — როსის ღრუბელი; **25** — ცალადი მადრეპორიანი მარჯანი (Flabellum antarcticum); **26** — გორგონარია ტუარელა; **27** — გიგანტური მრავალჯაგრიანი ჭია (Eulagisca gigantea); **28** — ზღვის ვარსკვლავა ოდონასტერი; **29** — კოლონიური ფრთალაყუჩა ცეფალოდისკუსი.



*სტ. არქტიკული ოლქი.* არქტიკული ოლქის დამახასიათებელი ზღვის ცხოველები. ძუძუმწოვრები: 1 — გრენლანდიური სელაპი; 2 — მარტოკბილა (ნარვალი). თევზები: 3 — ნელმა; 4 — ცქიმურა; 5 — ჩვეულებრივი ორაგული; 6 — ვირთევზა; 7 — პიკშა; 8 — ევროპული ნავაგა; 9 — საიკა; 10 — ზღვის ქორჭილა; 11 — პოლარული ლიკოდი; 12 — პოლარული კამბალა; 13 — ლიპარისი; 14 — ოთხრქა ღორჯო; 15 — ზღვის მელია. ღრუბლები: 16 — Tethyu lincurium; 17 — Polymastia mammillaris. ნაწლავღრუიანები: 18 — აქტინია Metridium dianthus; 19 — ჰიდროიდი Sertularia plumosa; 20 — მედუზა Cyanea arctica; 21 — მედუზა Aurelia aurita; 22 — სავარცხლურა Mertensia ovum. ხავსელები: 23 — Flustra foliacea; 24 — Reterpora cellulosa. რგოლოვანი ჭიები: 25 — საგიტა Sagitta elegans; 26 — ნერეისი Nereis virens; 27 — მრავალჯაგრიანი ჭია Amphitrita cirrata; 28 — მრავალჯაგრიანი ჭია Harmothoe imbricata. მოლუსკები: 29 — ქიტონი Tonicella rubra; 30 — ზღვის ლამბაქი Acmaea testudinalis; 31 — კლიო Clio borealis; 32 — საყვირა Buccinum undatum; 33 — როსია Rossia glaucopis; 34 — ზღვის სავარცხელი Pecten islandicus; 35 — გულისებურა Serripes grōenlandicus; 36 — იოლდია Joldia hyperborea. კიბოსნაირნი: 37 — ნიჩაბფეხიანი კიბო კალანუსი Calanus finmarchicus; 38 — ცხრაფეხა Hyas araneus; 39 — გვერდულა Gammarus locusta; 40 — ზღვის ტარაკანი; 41 — ზღვის რკო Balanus balanoides; 42 — ღორტავა Pandalus borealis. კანეკლიანები: 43 — ზღვის ზღარბი Strongillocentrotus droebachiensis; 44 — ზღვის ზღარბი Brisaster fragilis; 45 — ზღვის ვარსკვლავა Ctenodiscus crispatus; 46 — ზღვის ვარსკვლავა Crossaster papposus; 47 — ზღვის ვარსკვლავა Astertus rubens; 48 — ოფიურა Ophiucantha bidentata; 49 — ზღვის შროშანი Heliometra glacialis; 50 — ჰოლოთურია Cucumaria frondosa; გარსიანები: 51 — ასციდია Pyura aurantium.

იტონოგამია (მეზობლით დამტვერვა) ეწოდება, ხოლო თუ ყვავილები სხვადასხვა მცენარისაა — ქსენოგამია (ჯვარედინი დამტვერვა).

**ალოგენეტური თეორია** (*ალო*... და ბერძნ. gennētes—შობილი), ლინგვისტური თეორია, რ-ის მიხედვითაც ენათა ჩვეულებრივი ნათესაობის (იხ. *ენათა ნათესაობა*) გვერდით ივარაუდება ისეთ მიმართებათა არსებობა, როდესაც ამა თუ იმ ენის ან ენათა ჯგუფის შემადგენელი ელემენტების ერთი ნაწილი პირდაპირ არის განვითარებული რომელიმე წინაპარი ენიდან, ხოლო მეორე ნაწილი კანონზომიერ მიმართებას ამჟღავნებს სხვა ჯგუფის ენებთან; ა. თ. გულისხმობს ენათა ორმხრივ ნათესაობას: ერთია გენეტური, ხოლო მეორე — შეძენილი. ალოგენეტურ ურთიერთობაში მყოფ ენებად მიჩნეულია, მაგ., სემიტური და ქამიტური, ურარტული და ხურიტული ენები და სხვ.

*ლიტ*.: Церетели Г. В., О языковом родстве и языковых союзах, «Вопросы языкознания», 1968, № 3.

*გ. წერეთელი*.

**ალოგიზმი** (ბერძნ. a—უარყ. ნაწ. და logismos—გონება, აზრი, განსჯა), 1. ფილოსოფიაში: არაგონებრივი, არალოგიკური; ის, რისი დაუფლებაც ლოგიკური აზროვნებით არ შეიძლება, რაც არ ექვემდებარება ლოგიკის კანონებს, ირაციონალურია; კონცეფცია, რ-იც უარყოფს ლოგიკის როლს შემეცნების პროცესში და ამტკიცებს, რომ ჭეშმარიტების წვდომა შეიძლება მხოლოდ მისი უშუალო ჭვრეტით. ამის მაგალითია *ინტუიტივიზმი*.

2. პოეტიკაში: სტილისტიკური ხერხი; მხატვრული ზემოქმედების გასაძლიერებლად, კომიკური შთაბეჭდილების მოსახდენად, საგნებსა და მოვლენებს შორის დარღვეულია ლოგიკური კავშირი, მაგ.:

„ზღაპარ იყო, ზღაპარ იყო, ტყეში ჩიტი მომკვდარიყო,
მაღლა შევდე, დამპალიყო, დაბლა დავდე, გამხმარიყო,
დიდ ქვაბში არ ეტეოდა, პატარაში თალხნად იყო,
ასი კაცის სუფრა იყო, დედოფლისა ლუკმა იყო".

ა-ს საგანგებოდ იყენებენ როგორც ზეპირ მეტყველებაში, ისე მწერლობაში.

**ალოდი** (გერმ. Allod<ძვ. გერმ. al—სრული, მთლიანი და od — ფლობა), ადრინდ. ფეოდ. დას. ევროპაში „თავისუფლად გასხვისებადი მიწის საკუთრება" (ენგელსი). წარმოიშვა დას. რომის იმპერიის დაცემის პერიოდში და საბოლოო სახით ჩამოყალიბდა VI—VIII სს-ში. სრულ ა-ს გერმ. ტომებში წინ უძღოდა საკუთრების გარდამავალი ფორმები — თავდაპირველად უძრავ-მოძრავი ქონება ეკუთვნოდა ნათესავთა შედარებით ვიწრო წრეს, შემდეგ კი სახნავ-სათესი მიწები მემკვიდრეობით გადაეცემოდა გარდაცვალებულის ვაჟიშვილებს. ა-ური საკუთრების შექმნამ, მიწის გადაქცევამ გაჩუქებისა და ყიდვა-გაყიდვის საგნად მკვეთრად გააღრმავა თემის წევრთა ქონებრივი დიფერენციაცია, ხელი შეუწყო მსხვილი ფეოდ. მიწათმფლობელობის შექმნას და განვითარებას. ა. მემკვიდრეობით გადადიოდა. ფეოდალიზმის განვითარების პროცესში იგი თანდათანობით განიდევნა; დამკვიდრდა პირობითი ფეოდ. საკუთრება *ბენეფიციუმი*, შემდეგ კი — *ფეოდი*.

*ლიტ*.: Энгельс Ф., Франкский период, Маркс К. и Энгельс Ф., Соч., 2 изд., т. 19; Неусыхин А. И., К вопросу об эволюции форм семьи и земельного аллода у алеманнов в VI—IX вв., «Средние века», 1956, в. 8.

**ალოე** (Aloe), საბრი, მრავალწლოვანი ბალახოვანი მცენარეების გვარი შროშანისებრთა ოჯახისა. განეკუთვნება ქსეროფიტულ *სუკულენტებს*. აქვს გრძელი და შუბივით წამახული, ხორციანი, ხშირად ცვილისებრი ნაფიფქით დაფარული კიდეეკლიანი ფოთლები. წითელი, ნარინჯისფერი ან ყვითელი მილისმსგავსი ყვავილები შეკრულია მტევნებად ან საგველა ყვავილედად. აერთიანებს 250-მდე სახეობას. გავრცელებულია აფრიკაში, არაბეთში, შუა აზიაში და მადაგასკარზე. შავი ზღვის სანაპიროზე—ბაღებში, პარკებსა და პლანტაციებში. ა-ს ფოთლების შესქელებული წვენი — საბრი კარგი საფაღარათო საშუალებაა. ნორჩი ფოთლების გამონაწვლილს ხმარობენ კანქვეშ შესაშხაპუნებლად თვალისა და სხვ. დაავადებათა დროს. იყენებენ ბიოლ. სტიმულატორადაც. ა-ს წვნისაგან დამზადებული პრეპარატები იხმარება გარეგან საშუალებად ჩირქოვანი ჭრილობის, დამწვრობისა და კანის ზოგიერთი დაავადების სამკურნალოდ. არ ენიშნებათ ორსულობის, მენსტრუაციის, ცისტიტისა და ბუასილის დროს. ცნობილია ხისებრი ა. — ასწლოვანა (A. arborescens), რ-საც ბინებში აშენებენ. ორანჟერეებსა და ოთახებში ხშირია ა-ს სხვა, დეკორ. სახეობებიც. საქართვ. სუბტროპ. რ-ნებში ა. დახურული გრუნტის გადასარგავი კულტურაა. გამრავლება შეიძლება მოზრდილ მცენარეზე აჭრილი გვერდითი ყლორტების დაფესვიანებით. დაფესვიანებულ ყლორტებს გამოსაზამთრებლად კვალსათბურში ტოვებენ, აპრილ-მაისში კი სანერგეში გადააქვთ ზრდის დასამთავრებლად. შემდეგი წლის გაზაფხულზე ჩითილს ღია გრუნტში გადარგავენ. ფოთლის მოსავლიანობა საშუალოდ 8—10 *ტ/ჰა*. ზოგ სეზონში ხუთჯერ კრეფენ და ნედლეულს მაშინვე გზავნიან ქიმ.-ფარმაცევტულ ქ-ნაში. ა-ს ზოგიერთი სახეობის ფოთლებიდან მიღებული ბოჭკოსაგან მზადდება ხალიჩები და საზღვ. ბაგირები.



ხისებრი ალოე.

**ალომეტრია** (*ალო*... და ბერძნ. metreō—ვზომავ), სხეულის ნაწილების არათანაბარი ზრდა. შეიძლება იყოს უარყოფითი (მაგ., ბავშვის თავის შენელებული ზრდა) და დადებითი (მაგ., მცოხნელების რქების სწრაფი ზრდა). ა-ის დროს შეიძლება შეიცვალოს როგორც სხეულის პროპორციები, ისე სხვადასხვა ორგანოს განვითარების ტემპი (იხ. *ჰეტეროქრონია*).

**ალომორფი** ენათმეცნიერებაში (*ალო*... და ბერძნ. morphē — ფორმა), *მორფემის* კონკრეტული გამოვლინება ამა თუ იმ პოზიციაში. ა-ები შეიძლება შეპირობებული იყოს ფონოლოგიურად (ბგერითი გარემოცვით) და მორფოლოგიურად. ფონოლოგიურად შეპირობებულია ძვ. ქართულში (IX—XI ს. ძეგლებში) მეორე სუბიექტური პირის მორფემის ა-ები ს-, შ-, ∅ ჰ-, ს- თავს იჩენს დ, თ, ტ, ძ, ც, წ თანხმოვანთა წინ (სდგა, სთქუ, სტირ, განსძლიერდი, სცხოვნდები, სწუხ); შ- გვაქვს ჯ, ჩ, ჭ თანხმოვანთა წინ (დაშჯედ, გამოშჩნდი, შჭამ); ∅ (ნულოვანი ა.) — ხმოვნის წინ ხარ ზმნის გამოკლებით (აკურთხევდი, იყავ, უწოდი). ყველა დანარჩენ შემთხვევაში (გარდა ხჳალ/ხჳედ ზმნებისა) გვექნება ჰ — (ჰყავ, ჰგოდებ, ჰზუაობ). მორფოლოგიურადაა შეპირობებული კავშირებითი კილოს ი ა-ის გამოვლენა მხოლოდ ნამყო უსრულის -ოდ აფიქსის შემდეგ ძვ. ქართულში (უწყ-ოდ-ი-ს). სხვა შემთხვევებში კავშირებითი კილოსათვის გვაქვს ე (ხედვ-იდ-ე-ს), ა (კლ-ა-ს), ო (შეუნდ-ო-ს) ა-ები. ამ შემთხვევაში ი-ს წარმოდგენა მეზობელ ფონემათა გავლენას არ მიეწერება, მას მორფოლოგ. საფუძველი აქვს: აუცილებელი პირობაა ნამყო უსრულის -ოდ აფიქსის თანხლება.

*ბ. გიგინეიშვილი*.

**ალომორფოზი**, ალოგენეზი (*ალო*... და ბერძნ. morphē — სახეობა, ფორმა და gēnesis — წარმოქმნა), ორგანიზმის გარდაქმნა გარემო პირობების შეცვლის გამო, როდესაც ორგანიზმსა და გარემოს შორის არსებული ურთიერთობა სხვა, მეტ-ნაკლებად ტოლფასოვანი ურთიერთობებით იცვლება. ა-ის დროს არ ხდება ორგანიზაციის არც მნიშვნელოვანი გართულება, არც გამარტივება. ა. ერთ-ერთი ტიპია *ადაპტაციოგენეზისა*, რ-ის დროსაც გარემოსთან შეგუებას კერძო ხასიათი აქვს. მაგ., სხვადასხვა სახეობის ბეღურასნაირნი ნაირგვარ სამარჯვებს გამოიმუშავებენ ახალ საარსებო პირობებში, თუმცა კი მათი საერთო ორგანიზაცია უცვლელი რჩება. ალომორფული ცვლილებები განსაკუთრებით მკაფიოდ ჩანს გარემო პირობების მკვეთრად შეცვლისას (წყლიდან ჰაერში, მიწისზედა გარემოდან მიწისქვეშა ან წყალში ცხოვრებაზე გადასვლა და ა. შ.). ა. ჯგუფების ევოლ. ერთ-ერთი ჩვეულებრივი ტიპია, რ-ის შედეგადაც ბუნებაში ცოცხალი ფორმების მრავალფეროვნება მატულობს. ა., როგორც ევოლუციის დამოუკიდებელი მიმართულება, გამოყო ი. *შმალგაუზენმა* (1939). ზოგჯერ ა-ს *იდიოადაპტაციის* ერთ-ერთ ფორმადაც მიიჩნევენ.

**ალოპათია** (*ალო*... და ბერძნ. pathos—ტანჯვა), დაავადების სამკურნალოდ ისეთი წამლების გამოყენება, რ-ებიც ამ დაავადების სიმპტომთა საწინააღმდეგო სიმპტომებს ავლენს; *ჰომეოპათიის* საპირისპირო ცნება. შემოიღო ჰომეოპათიის ფუძემდებელმა, გერმ. ექიმმა ს. ჰანემანმა. თანამედროვე მედიცინის პრინციპია დაავადების და არა მისი სიმპტომების მკურნალობა.

**ალოპატრია** (*ალო*... და ბერძნ. patris — სამშობლო), სახეობათა წარმოქმნის ტიპი, რ-ის დროსაც ახალი სახეობები წარმოიშობა გეოგრ. იზოლირებული პოპულაციებისაგან. დიდი ხნის განმავლობაში იზოლირებული პოპულაცია იძენს გენეტიკურ ცვლილებებთან დაკავშირებულ სპეციფ. თავისებურებებს. მაგ., გალაპაგოსის სხვადასხვა კ-ზე წარმოიქმნა მთიულების ახალი, სპეციფ. საკვებს შეგუებული სახეობები — მწერიჭამიებიდან მარცვლიჭამიებამდე. თუ ალოპატრიულ ჯგუფებს შორის იზოლაცია მთლიანია და წარმოქმნილი გადახრები მემკვიდრეობით არის განმტკიცებული, მაშინ ამ ჯგუფებს არ შეუძლიათ ერთიმეორესთან შეჯვარება, და, მაშასადამე, არც გენეტ. ინფორმაციის გაცვლა-გამოცვლა, არც წარმოქმნილ სხვაობათა ნიველირება. ასეთ შემთხვევაში ალოპატრიულ ფორმებს ახალ სახეობებად მიიჩნევენ. იხ. აგრეთვე *სიმპატრია*.

**ალოპატრიული გავრცელება,** სახეობათა (გვარების, ოჯახებისა და სხვ.) წყვეტილი გეოგრ. გავრცელება; ახასიათებს ერთი სახეობის ქვესახეობებს. მაგ., რუხი ყვავი გვხვდება ევროპასა (გარდა მისი დას. ნაწილისა) და აზიაში — აღმ-კენ მდ. ენისეიმდე, შავი ყვავი — დას. ევროპასა და აზიაში—მდ. ენისეის აღმ-ით. იხ. *სიმპატრიული გავრცელება ორგანიზმებისა*.

**ალორ-სტარი** (Alor Star), ქალაქი მალაიზიაში, მდ. კედაჰის ნაპირზე (მალაკის სრუტის მახლობლად). კედაჰის სამთავროს ადმ. ცენტრი. 52,9 ათ. მცხ. (1957). სატრანსპ. კვანძი (აეროპორტი კეპალა-ბატასი).

**ალოტი,** სოფელი თიანეთის რ-ნში (თიანეთის სადაბო საბჭო), თბილის—თიანეთის გზატკეცილზე სიონის წყალსაცავის დას-ით. ზ. დ. 1120 *მ*, თიანეთიდან 8 *კმ*. ჩეკურაანთგორის კოლ-ბა (მეცხოველეობა, მემინდვრეობა). დაწყ. სკოლა, რვაწლ. სკოლა სოფ. ჩეკურაანთგორში (4 *კმ*), ბ-კა.

**ალოტროპია** (*ალო*... და ბერძნ. tropos — თვისება, სახეობა), ერთი და იმავე ქიმ. ელემენტის არსებობა აღნაგობითა და თვისებებით განსხვავებული ორი ან რამდენიმე მარტივი ნივთიერების სახით. ა-ს განაპირობებს მოლეკულაში ატომების სხვადასხვა რაოდენობა (მაგ.: ჟანგბადი $O_2$ და ოზონი $O_3$) ან სხვადასხვა კრისტ. ფორმების წარმოქმნა (მაგ., გრაფიტი და ალმასი). ეს უკანასკნელი პოლიმორფიზმის კერძო შემთხვევაა.

**ალპები**

სიგრძე 1200 კმ

სიგანე 50—260 კმ

ფართობი 220 ათ. კმ$^2$

**უღელტეხილები**

(მეტრობით)

| | |
|---|---|
| სიმპლონი | 2005 |
| სენ-გოტარდი | 2108 |
| ბრენერი | 1371 |
| მონ-სენი | 2083 |
| მადალენა | 1996 |
| დიდი სენ-ბერნარი | 2469 |

**წიაღისეული**

რკინის მადანი

ტყვია-თუთია

სპილენძი

ქვანახშირი

მანგანუმი

მურა ნახშირი

**უმთავრესი ტბები**

ჟენევისა

თუნისა

ბრიენცისა

ფირვალდშტეტისა

ბოდენზეე

ლაგო-მაჯორე

ლუგანო

კომო

გარდი



ალპაკა.



ალპები. გროსგლოკნერის მასივი.

**ალოფონი** (*ალო*... და ბერძნ. phōnē — ბგერა), *ფონემის* კონკრეტული ბგერითი რეალიზაცია ამა თუ იმ პოზიციაში. ა-ები ის ბგერითი ტიპებია, რ-თა ერთობლიობა ქმნის ფონემას. ქართულში ვ ფონემის ალოფონებია ვ და ფ. მათ შორის არსებული სხვაობა შეპირობებულია სხვადასხვაგვარი ბგერითი გარემოცვით, რ-შიც თითოეული მათგანი ვლინდება: ვ გვხვდება ხმოვანთა და მჟღერ თანხმოვანთა წინ (ვაკეთებდი, ვლაპარაკობდი, გვერდით, მოკვდა, სთხოვდა), ფ კი — ყრუ (არამჟღერ) თანხმოვანთა წინ და სიტყვის ბოლოს (ფფიქრობდი, კარაფში, წეფს, ფთხოფ). ა-ები—ურთიერთის მიმართ შეიძლება იმყოფებოდეს დამატებითი დისტრიბუციის ან თავისუფალი მონაცვლეობის დამოკიდებულებაში.

*ბ. გიგინეიშვილი.*

**ალოქთონები** (*ალო*... და ბერძნ. chthon — მიწა), ორგანიზმები, რ-ებიც *ავტოქთონებისაგან* განსხვავებით იქ კი არ ცხოვრობენ, სადაც ევოლ. პროცესში წარმოიშვნენ, არამედ სხვა საარსებო გარემოში, სადაც თავიანთი პირვანდელი გავრცელების ცენტრიდან განსახლების შედეგად მოხვდნენ (იხ. *მიგრაცია ცხოველთა*). მაგ., ჩრდ. ამერ. ა-ები—ოპოსუმი და კოლიბრის ზოგი სახეობა სამხრ. ამერიკიდან არის შესახლებული.

**ალოქთონური** (გეოლ.), ქანები და წიაღისეული, რ-თა პირველადი მასალა გადანაცვლებული და გადალექილია; მაგ., ალოქთონურია განამარხებული ნახშირი, რ-იც წარმოიქმნა წყლის მიერ დალექვის ადგილზე მიტანილ მცენარეულთა ნარჩენებისაგან. ა. ტ ე ქ ტ ო ნ ი კ ა შ ი—ქანთა კომპლექსი, რ-იც დამრეცი სუბჰორიზონტული შეცოცების სიბრტყის გასწვრივ გადაადგილებულია ქვეშმდებარე ქანებზე.

**ალოქორები** (*ალო*... და ბერძნ. chōreō — მივდივარ, ვვრცელდები), მცენარეები, რ-ებსაც ავრცელებს გარე ფაქტორები — ქარი (*ანემოქორია*), წყალი (*ჰიდროქორია*), ცხოველები (*ზოოქორია*) და ადამიანი (*ანთროპოქორია*). შდრ. *ავტოქორები*.

**ალოქორია** (*ალო*... და ბერძნ. chōros — ადგილი), ორგანოს მდებარეობის შეცვლა ორგანიზმის ინდივიდ. ან ისტ. განვითარების პროცესში. იხ. აგრეთვე *ჰეტეროტოპია*.

**ალპაკა,** ძუძუმწოვარი ცხოველი *აქლემისებრთა* ოჯახისა, *ჰუანაკოს* მოშინაურებული რასა. აშენებენ ბოლივიისა და პერუს მთიან ადგილებში. სხვა ქვეყნებში მისი აკლიმატიზაციის ცდები უშედეგოდ დამთავრდა. იძლევა ძვირფას მატყლს. იყენებენ მის ხორცსა და რძეს.

**ალპანა,** სოფელი ცაგერის რ-ნში, მდ. რიონის მარჯვ. ნაპირზე, ლაჯანურის შესართავთან. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., აჭარა, ზედა საირმე, ზოგიში, ლაჯანურჰესი, ქვედა საირმე, ცაგერა). ზ. დ. 560 *მ*, ცაგერიდან 23 *კმ*. კოლ-ბა (მევენახეობა, მეხილეობა, მეცხოველეობა). დაწყ. და საშ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, საავადმყოფო, საფერშლო-სამეანო პუნქტი, აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა. ა-ის მიდამოებშია შუა საუკ. გამოქვაბულები.

**ალპარი** (Alpari) დიულა (16. X. 1882—17. VII. 1944), უნგრეთისა და საერთაშორისო მუშათა მოძრაობის მოღვაწე. 1901-იდან უნგრეთის ს.-დ. პარტიის (უსდპ) წევრი. ხელმძღვანელობდა უნგრ. ახალგაზრდობის მოძრაობას. იყო ახალგაზრდობის სოციალ. ინტერნაციონალის ერთ-ერთი დამაარსებელი (1907). 1910 გარიცხეს უსდპ რიგებიდან, როგორც მემარცხ. ოპოზიციის ერთ-ერთი ბელადი. როდესაც II ინტერნაციონალის კოპენჰაგენის კონგრესზე განიხილავდნენ საერთაშ. სოციალ. ბიუროს მიერ ა—ს სადეპუტატო მანდატის გაუქმების საკითხს, ა—ს დასაცავად გამოვიდნენ ვ. ი. ლენინი, კ. ლიბკნეხტი, კ. ცეტკინი და რ. ლუქსემბურგი. 1918-იდან ა. იყო უნგრ. კომპარტიის (უკპ) წევრი, ხოლო 1919 თებ.—უკპ ცკ წევრი. 1919 წ. 24 ივნისიდან უნგრ. საბჭ. რესპ. (უსრ) საგარეო საქმეთა სახ. კომისრის მოადგილე. უნგრეთში საბჭ. ხელისუფლების დამარცხების შემდეგ ემიგრაციაში იმყოფებოდა, აქტიურად მონაწილეობდა ჩეხოსლოვაკიის, ავსტრიის, გერმანიის, შვეიცარიისა და საფრ. კომპარტიების საქმიანობაში, იყო კომინტერნის III (1921) და VI (1928) კონგრესების მონაწილე. რედაქტორობდა კომინტერნის საინფორმაციო ბიულეტენებს. 1940 გესტაპოელებმა დააპატიმრეს პარიზში. მოკლეს ზაქსენჰაუზენის საკონცენტრაციო ბანაკში.

**ალპარი** (იტალ. al pari, სიტყვასიტყვით — თანაბრად), ფასიანი ქაღალდების ან ვალუტის საბირჟო (საბაზრო) კურსისა და მათი ნომინალის (პარიტეტის) შესაბამისობა. კაპიტალ. ქვეყნების ფულის ბაზარზე ფასიანი ქაღალდების ან ვალუტის კურსი, როგორც წესი, ნომინალს არ ემთხვევა.

**ალპები,** ა ლ პ ი ს მ თ ე ბ ი (<კელტ. alp — მაღალი მთა; გერმ. Alpen; ფრანგ. Alpes; იტალ. Alpi), უმაღლესი მთათა სისტემა ევროპაში. გადაჭიმულია ხმელთაშუა ზღვის სანაპიროდან (გენუის უბე) შუა დუნაის დაბლობამდე, შვეიც., იტალ., საფრ., ავსტრ., გფრ, იუგოსლ. და ლიხტენშტაინის ტერიტორიაზე. სიგრძე დაახლ. 1200 *კმ*, სიგანე 50—260 *კმ*, ფართ. დაახლ. 220 ათ. *კმ*$^2$. უმაღლესი მწვერვალია მონბლანი (4807 *მ*). ა. ბოდენზეესა და კომოს ტბებზე გამავალი ტრანსალპური რღვევების ზონით იყოფა დას. და აღმ. ალპებად.

ა-ში ყველაზე მაღალია ღერძული კრისტ. ზონის ქედები, განაპირა ქედები (კირქვიანი და ფლიშური) კი საშ. სიმაღლისაა. დას. ა-ის ღერძული ზონა შედგება ზღვისპირა, კოტის, გრაის, სავოიის, პენინის, ლეპონტინის, ბერნის, გლარნის ა-გან, პელვუს, მონბლანისა და სხვ. მასივებისაგან. განაპირა ზონას ქმნის საფრ. კირქვიანი ა. და შვეიც. წინაალპები. აღმ. ა. დასავლეთისაზე დაბალი და განიერია, მისი მაღალმთიანი ზონა შედგება რეტის, ეცტალის და ცილერტალის ა-ისა, მაღალი და დაბალი ტაუერნისაგან. ღერძული ზონის ქედებს როგორც ჩრდ-ით, ისე სამხრ-ით აკრავს სხვადასხვა სიდიდისა და მიმართულების კირქვიანი ქედები.

ა-ის ქედები ერთმანეთისაგან გამოყოფილია გასწვრივი და განივი ღრმა ხეობებით, რ-თა დამაკავშირებელი უღელტეხილებიდან აღსანიშნავია სიმპლონის (2005 *მ*), სენ-გოტარდის (2108 *მ*), ბრენერის (1371 *მ*), მონ-სენის (2083 *მ*), მადალენას (1996 *მ*) და დიდი სენ-ბერნარისა (2469 *მ*).

ა. აგებულია სხვადასხვა ასაკის ქანებით. ნაოჭა სისტემის საფუძველს ქმნის კამბრიულისწინა კრისტ. ქანები (გნაისები, ფიქლები), ზედაპროტეროზოული და კვარც-ფილიტური ფიქლები, გრანიტული ინტრუზიები. კრისტ. საფუძველი დაფარულია ქვედაპალეოზოური ფილიტური ფიქლებით, ქვიშაქვებით, კირქვებით, ზედაპალეოზოური მოლასური კომპლექსით, მეზოზოური ფიქლებითა და კირქვებით, მეზოზოური და პალეოგენური ფლიშით და დიდი სისქის ნეოგენური მოლასური წყებით. ანთროპოგენულიდან წარმოდგენილია ტიპური მყინვარული ნალექები. წიაღისეულიდან აღსანიშნავია რკინის მადანი (ერცბერგი), ტყვია-თუთია, სპილენძი, ქვანახშირი, მანგანუმი, მურა ნახშირი და სხვ.

რელიეფი. ალპ. დანაოჭების შემდეგ ა-მა მნიშვნელოვანი ნგრევა განიცადა და დადაბლდა. მიოცენური ეპოქისათვის საშ. სიმაღლის გახდა. მისი სიმაღლე და რელიეფის თანამედროვე ხასიათი განპირობებულია მიოცენსა და ნეოგენ-ანთროპოგენულ პერიოდში დიფერენციალური ვერტიკალური მოძრაობით, რ-ის ამპლიტუდა 1000 *მ*-იდან 5000 *მ* აღწევდა. ამ მოძრაობათა შედეგად გაძლიერდა ეროზია, შეიცვალა მდინარეთა ქსელი, გართულდა ქედებისა და ხეობების მორფოლოგია. პლეისტოცენში რელიეფის ჩამოყალიბების მნიშვნელოვანი ფაქტორი იყო მრავალჯერადი გამყინვარება, რ-მაც ალპების დიდი ნაწილი მოიცვა. გამყინვარებათაშორის ეპოქებში მძლავრ მყინვარულ ნაკადთა მოქმედებას ენაცვლებოდა მდინარეთა გაძლიერებული ეროზია. გამყინვარების დიდი ზემოქმედება განიცადა საფრ.-იტალ. და შვეიც. ალპებმა, სადაც მთები უფრო მაღალია და ატმოსფერული ნალექებიც უხვად მოდის. აღმ. ა-ში მყინვარების მოქმედება შედარებით ნაკლები იყო, ხოლო საფრ. ა-ის უკიდურეს სამხრ. რ-ნებს გამყინვარება სრულიად არ შეხებია. გამყინვარების შედეგად ა-ის მაღალმთიან ზონაში ჩამოყალიბდა მკვეთრად დანაწევრებული ალპ. რელიეფი (მრავალი ცირკი, მახვილი, დაკბილული თხემი, ტროგული ხეობა, დაკიდებული ხეობა და სხვ.). კირქვიანი რ-ნებისათვის დამახასიათებელია ციცაბოფერდობებიანი ქედები და კლდოვანმწვერვალებიანი მასივები, რელიეფის კარსტული ფორმები. ფლიშურ და განაპირა მოლასურ ქედებს კი რელიეფის რბილი ფორმები აქვს.

ჰავა. ა. გამოირჩევა საერთო მნიშვნელოვანი ტენიანობითა და სიმაღლის მიხედვით ტემპ-რის მკვეთრი ცვალებადობით. წლიური და თვიური ტემპ-რა მეტად მაღალია ზღვისპირა ა-ის სამხრ. ფერდობებზე. 0°-იანი წლ. იზოთერმა აქ დაახლ. 2000 *მ* სიმაღლეზე გადის, ივლ. 0°C იზოთერმა კი დაახლ. 3500 *მ*-ზე. ნალექების მაქსიმუმი მოდის ჩრდ. წინაალპებში და განაპირა ქედების ღერძულ ზონაში (1500—2500 *მმ*, ზოგან 4000 *მმ*-მდე წელიწადში), ნალექების მინიმუმი (500—800 *მმ* წელიწადში) — შიგა ხეობებსა და ქვაბულებში. ნალექების მაქსიმუმი ყველგან ზაფხულში მოდის. თოვლის ხაზი ა-ის ნოტიო განაპირა ქედებზე 2500 *მ* სიმაღლეზეა, ხოლო უფრო ნაკლებ ნოტიო შიგა ქედებზე დაახლ. 3200 *მ*-ზე. თანამედროვე გამყინვარების ფართ. 4140 *კმ*$^2$-ია, აქედან 2690 *კმ*$^2$-მდე დას. ა-ზე მოდის. ყველაზე დიდია ალეჩის მყინვარი. ზოგი მყინვარის ენა 1400—1100 *მ*-მდე ეშვება.

მდინარეები და ტბები. ა. დას. ევროპის მთავარი ჰიდროგრ. კვანძია. ა-ის მდ-ები განეკუთვნება ჩრდილოეთის ზღვის (რაინი შენაკადებიანად), შავი ზღვის (დუნაი და მისი მარჯვ. შენაკადები ილერი, ლეხი, ინი, ენსი, დრავის ზემო დინება), ადრიატიკის ზღვის (ადიჯე, პო მარცხ. შენაკადებით), ლიგურიის ზღვის და ლიონის ყურის (რონა მარცხ. შენაკადებიანად) აუზებს. მდ-ები ჩქარია და

წყალუხვი. უმთავრესად საზრდოობენ მყინვარებისა და თოვლის, აგრეთვე წვიმის წყლით. წყლის მაქსიმუმი მდინარეებზე გაზაფხულზე, ზაფხულის I ნახევარსა და შემოდგომაზე მოდის. მთისწინეთის ზოლშია მთავარი ტბები: ჟენევის, თუნის, ბრიენცის, ფირვალდშტეტის, ბოდენზეეს, ლაგო-მაჯორეს, ლუგანოს, კომოს, გარდის და სხვ.

**ლანდშაფტის ტიპები.** ა-ში გამოიყოფა 5 ლანდშაფტური სარტყელი. პირველი მოიცავს ა-ის მთისწინეთსა და ძირითადი ქედების ფერდობებს 800—900 *მ* სიმაღლემდე. აქ უმეტესწილად დამრეცი ფერდობები და ფართო ხეობებია; ჰავა ზომიერად თბილია (სამხრეთით). ჭარბობს წიფლისა და მუხის ტყე, მთის ტყის ყომრალი ან (კირქვიან რ-ნებში) ნეშომპალა-კარბონატული ნიადაგი. შედარებით ნოტიო ჩრდ. რ-ნებში ნაძვისა და სოჭის ტყის მასივებია, შუა დუნაის დაბლობისაკენ მიქცეულ მშრალ ფერდობებზე კი მუხა და ფიჭვი ჭარბობს. აქა-იქ გვხვდება გაველიანებული მდელოები, რ-ებიც ლანდშაფტს ტყესტეპის იერს აძლევს. საფრ. და იტალ. ა-ების სამხრ. ნაწილის ლანდშაფტები ხმელთაშუა ზღვის ლანდშაფტს ემსგავსება. ტყეები უფრო მეჩხერია, ბევრია წაბლი, ზოგან ალეპოს ფიჭვი, არის ქსეროფიტული ბუჩქნარი — გარიგა. გვხვდება ყომრალი და მთის ყავისფერი ნიადაგი (ტიპური კარბონატული). ა-ის ქვედა ზონა ყველაზე უფრო ათვისებულია. ხეობებში თავმოყრილია უმთავრესი დასახლებანი, სამრეწვ. საწარმოები, კურორტები (განსაკუთრებით ტბების სანაპიროებზე). სოფ. მეურნ. მთავარი დარგია მიწათმოქმედება (სიმინდი, ხორბალი, ბოსტნეული, ვაზი, ხეხილი), აგრეთვე მეცხოველეობა.

მეორე სარტყელში (800—1900 *მ*-მდე) რელიეფი უფრო ინტენსიურად და ღრმად არის დანაწევრებული, ხეობის კალთები და მთის ფერდობები ციცაბოა. გავრცელებულია მორენები. ჰავა ზომიერი და ზომიერად ცივია, მაღალია ატმ. სინოტივე. ზამთარი ხანგრძლივია, თოვლიანი, იცის ძლიერი ქარები. 1200 *მ*-მდე უმეტესად მუხის, ნეკერჩხლისა და წიფლის ტყეებია, მაღლა, უფრო ნოტიო რ-ნებში — მუქწიწვიანი ტყე (ნაძვი, სოჭი), უფრო მშრალში — ფიჭვი, ევროპული კედარი, ლარიქსი. ძირითადად ტყის ყომრალი, ნეშომპალა-კარბონატული, ეწერი ნიადაგებია. ძუძუმწოვრებიდან აქ ბინადრობს შველი, შუაევრ. ირემი, გარეული ღორი, მტაცებლებიდან — მგელი, მელა, გარეული კატა, ქრცვინი, კვერნა, ყარყუმი, დედოფალა; იშვიათად გვხვდება რუხი დათვი, ფოცხვერი; მღრღნელებიდან — ციყვი, რუხი და თეთრი კურდღელი, ძილგუდები, თაგვისნაირი ცხოველები; ფრინველებიდან — ყვავი, კოდალა, წიწკანა, როჭო, ტყის ქათამი, მეთხილია, სტვენია და სხვ. მეურნეობის მთავარი დარგია ხე-ტყის დამზადება, სოფ. მეურნეობაში — მსხვ. რქ. საქონლის მოშენება. კირქვიან რ-ნებში უმთავრესად მეცხვარეობას მისდევენ. მოჰყავთ ქერი, შვრია, ჭვავი, ძირხვენა, კარტოფილი (ზოგან ზ. დ. 2200—2400 *მ*-მდე); ხორბლის ნათესები და ბაღები სარტყლის ქვედა ნაწილშიცაა.

მესამე (სუბალპურ) სარტყელში (2200—2300 *მ*) რელიეფი ძლიერ დანაწევრებულია. ჰავა ცივია, ზამთარი თოვლიანი და ნაკლებ ნოტიოა, ვიდრე ტყის ზონაში. სავეგეტაციო პერიოდი მოკლეა (2—3 თვე). ჭარბობს მაღალმთის ბუჩქნარი (დეკა, მთის ფიჭვის, ღვიის და სხვ. გართხმული ფორმები) და ნაირფერი მდელოები. არის გაეწრებული ნეშომპალა-კარბონატული ჰუმუსიანი მთამდელოს ნიადაგები. ცხოველებიდან უმთავრესად ბინადრობს არჩვი, ალპური თხა, ალპური ზაზუნა, მემინდვრია, ფრინველებიდან — ალპური ჭკა, ჭილყვავი და სხვ. მდელოები ძირითადად საზაფხულო საძოვარ-სავარგულია. ეს ზონა, ისევე როგორც ალპური, ტურიზმისა და მთიანი საზამთრო კურორტების მთავარი რ-ნია.

მეოთხე (ალპური) სარტყელი ვრცელდება თოვლის ხაზამდე. ჰავა მკაცრი, ცივია. მცენარეული საფარი მეჩხერი, მეტწილად დაბალბალახეული ალპ. მდელოებია, უმთავრესად ხარობს ფხიჯა, ფურისულა, ყოჩივარდა, ასტრა, ია, ყაყაჩო, ბაია, ალისარჩული და სხვ.

მეხუთე (ნივალური) სარტყელი მოიცავს მხოლოდ მაღალ ღერძულ ქედებს. აქ მაღალმთის ცივი, ქვიანი, მყინვარებისა და თოვლიან უდაბნოთა ლანდშაფტები და უაღრესად ღარიბი ორგანული სამყაროა.

*ლიტ.*: დ ო ბ რ ი ნ ი ნ ი ბ. თ., დასავლეთ ევროპის ფიზიკური გეოგრაფია, თბ., 1953; М а р т о н н Э., Центральная Европа, пер. с франц., М., 1938; Т р ю м п и Р., Тектоническое развитие Центральных и Западных Альп, კრ.: Тектоника Альпийской области, М., 1965.

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 416-417.

ა ლ პ ე ბ ი
ოროგრაფიული სქემა





ალპერის მღვიმის მოხატულობის ფრაგმენტი. ნადირობის სცენა. პალეოლითი.



ალპინისტური აღჭურვილობა: თოკის გორგალი; კარაბინები.

**ალპერის მღვიმე** (Alpera), 2 მღვიმე და 3 ნიში ესპანეთში, ამავე სახელწოდების დასახლ. პუნქტის მახლობლად, ქ. ალბასეტიდან 55 *კმ*. აქ შემონახული ზედა პალეოლითის ხანის მოხატულობიდან განსაკუთრებით საყურადღებოა ვიეხას (ძველი მღვიმის) მოხატულობა, რ-ზეც ყავისფერი და წითელი საღებავებით გამოსახულია ნადირობის სცენა.

**ალპინარიუმი,** ბოტან. ბაღის, სკვერის ან პარკის ერთი უბანი, სადაც თავმოყრილია მაღალმთის (ალპური) მცენარეულობა. ეწყობა ხელოვნურად შექმნილ მცირე სიმაღლის ქვიან გორაკზე. მცენარეები უმეტესად რეგიონალური პრინციპით ან ფიტოცენოზების მიხედვით ირგვება (სუბალპ. ტყე, სუბალპ. ბუჩქები, სუბალპ. მდელო, ალპ. მდელო, ალპ. ხალები, თოვლის სარტყელი და ა. შ.). ა-ს ბუნებრივ იერს აძლევს ხელოვნური ნაკადული, რუ, ჩანჩქერი, ტბორი და სხვ. როგორც სამეცნ.-კვლ. და დეკორ. ნაკვეთი, ა. შეიქმნა ბოტან. ბაღებთან ერთად, ხოლო ბაღ-პარკებში XX ს. დასაწყისში გაჩნდა. სსრკ მეცნ. აკად. მოსკოვის სახელმწ. უნ-ტის, კიევის ბოტან. ბაღისა და სხვ. ა-ებში უმეტესად აშენებენ კარპატების, კავკასიის, ალთაისა და სხვ. სუბალპ. და ალპ. მდელოების მცენარეულობას. ცნობილია ედინბურგის (ინგლისი), პრაღის (ჩეხოსლოვაკია), ინსბრუკის (ავსტრია) და სხვ. ბოტან. ბაღების ა-ები. საქართველოში ა. მოწყობილია ბაკურიანში და ყაზბეგში. აქ თავმოყრილია მთავარი კავკასიონისა და სამხრ. მთიანეთის ალპ. მცენარეულობა. ცალკე გორაკი ეთმობა დას. საქართვ. მთის, აგრეთვე ციმბირისა და შუა აზიის მცენარეულობას. *ნ. კეცხოველი.*

**ალპინიადა,** მასობრივი სასწავლო, სპორტული ან საიუბილეო ალპინისტური ღონისძიება. სასწავლო ა. — ლაშქრობა მაღალმთიან ადგილებში, რ-იც მწვერვალის დაპყრობით მთავრდება. მონაწილეები ღებულობენ „სსრკ ალპინისტის" ნიშანს (სვანეთის ა. 1937, თეთნულდზე ავიდა 182 კაცი). სპორტული ა. — სხვადასხვა სირთულის მარშრუტის დაძლევა; მისი მიზანია თანრიგოსანი სპორტსმენების მომზადება. საიუბილეო ა., რ-იც თავისი ხასიათით შეიძლება იყოს სასწავლო ან სპორტული, რაიმე მნიშვნელოვან მოვლენას ეძღვნება. მაგ., 1968 ჩრდ. უშბაზე (4694 *მ*, მე-4 კატეგორია) მოწყობილი სპორტ. ა. (48 კაცი, ხელმძღვანელი მ. ხერგიანი) კომკავშირის 50 წლისთავს მიეძღვნა.



ალპინარიუმის გორაკი. ბაკურიანის ბაღი.

**ალპინიზმი,** მთამსვლელობა, მთასვლა, სპორტის სახეობა, მთის მწვერვალებზე ასვლა მთაში მოძრაობის ტექ. და ტაქტიკური საშუალებებით. ჩვენში ხშირად გულისხმობს სამთო და სამაღალმთო ტურიზმსაც.

ადამიანმა შორეულ საუკუნეებშივე დაიწყო მთების გადალახვა სამეურნეო, სამხ. და სახელმწ. საჭიროებისათვის. მაგრამ თანამედროვე ა-ის დასაბამად ითვლება 1786, როდესაც შვეიც. გლეხი ჟ. ბალმა და ფრანგი ექიმი მ. პაკარი სპორტ. მიზნით ავიდნენ მონბლანზე (4807 *მ*). ერთი წლის შემდეგ მონბლანზე ავიდა შვეიც. ნატურალისტი და ფიზიკოსი ჰ. დე სოსიური და მწვერვალზე მეტეოროლ., გეოლოგ. და გლაციოლოგიური დაკვირვებები ჩაატარა. ამგვარად, ა-ს იმთავითვე ორი მიმართულება მიეცა — წმინდა სპორტული და მეცნიერული, გამოყენებითი. აქვე უნდა აღინიშნოს (თუმცა ეს ფაქტი შედარებით გვიან, 1935, გამოაშკარავდა იოანე ბატონიშვილის „კალმასობის" მანამდე უცნობი ხელნაწერის შესწავლის შემდეგ), რომ XVIII ს. მეორე ნახევარში მყინვარწვერზე (ყაზბეგი, 5043 *მ*) ასულა ვინმე იოსებ მოხევე.

ჟ. ბალმასა და მ. პაკარის მონბლანზე ასვლის შემდეგ ა. სწრაფად განვითარდა, შეიქმნა მთამსვლელთა საგანგებო გაერთიანებანი — *ალპური კლუბები*.

ა-ის განვითარების პირველი ეტაპები რუსეთში დაკავშირებულია უმთავრესად მთების ბუნების შესწავლასთან და ტოპოგრ. აგეგმვასთან. 1829 იალბუზზე (5630 *მ*) ავიდა გენ. ემანუელის ექსპედიციის გამყოლი, ყაბარდოელი ხ. ხაშიროვი, ხოლო არარატზე (5156 *მ*) — ესტონელი მეცნიერი ფ. პაროტი და სომეხი მწერალი ხ. აბოვიანი.

1850-იდან კავკასიის მწვერვალებზე, კავკასიის ტრიანგულაციის მოსამთავრებლად, ავიდნენ სამხ. ტოპოგრაფები — ი. ხოძკო და ა. პასტუხოვი არარატზე, პ. ალექსანდროვი ბაზარ-დიუზის მწვერვალზე (4480 *მ*), გ. *ქავთარაძე* უილფათათაუზე (4647 *მ*, 1891 წ.) და სხვ.

XIX ს. 60-იან წწ-ში კავკასიის მთებს მოაშურეს და მრავალი მწვერვალი დაიპყრეს ალპებში დახელოვნებულმა და გაწაფულმა ინგლ., გერმ., ავსტრ., შვეიც. და ფრანგმა ალპინისტებმა (კოკინი, ალმერი — ჩრდ. უშბა; კოკინი, როტი, ალმერი — შხარა; მუმერი, ცურფლუ — დიხთაუ; ვულეი, იოსი — ყოშთან-თაუ, აილამა; მერცბახერი, კერერი — ჯანღა; შულცე — სამხრ. უშბა). მათ გამყოლებად, მეგზურებად და მზიდავებად ახლდნენ ადგილობრივი მკვიდრნი, რ-თაც კარგად იცოდნენ მთის პირობები და მთაში მოძრაობის ტექნიკა: მურათბი კიბოლანი და მიტო არღვლიანი — სვანეთში, კოტე ფიცხელაური და ლალა ხუციშვილი — ხევში. უფრო გვიან ცნობილი გამყოლები იყვნენ ფოთელი პავლე (ბახვა) ფიფია, მთა-რაჭაში — გიო ლობჟანიძე, თუშეთში — გიგლა იჭირაული. მამაცმა გამყოლებმა გახა *წიკლაურმა* და იაგორ *კაზალიკაშვილმა* შემდეგ თავიანთი გამოცდილება პირველ საბჭოთა ალპინისტებს გაუზიარეს. რევოლუციამდე ქართვ. მთამსვლელებიც იპყრობდნენ მწვერვალებს და არა მარტო კავკასიონზე (გ. ბაქრაძე, 1914, ლაბოდა; ა. თოფაძე, 1911, მყინვარწვერი), არამედ საზღვარგარეთაც (გ. *ნიკოლაძე*, 1901, ტეტ დე ჟეანი — შვეიცარია; ი. ლუკაშვილი, 1904, დოზენჰორნი, ვეტერჰორნი, იუნგფრაუ; ბ. მეტრეველი, იტალიის ალპები).

საბჭ. ალპინიზმის დასაბამად ითვლება 1923, როდესაც გ. ნიკოლაძემ თავი მოუყარა ახალგაზრდა სპორტსმენების ჯგუფს

ქართველ მთამსვლელთა ასვლები, რომლებსაც სსრკ ჩემპიონატში I ადგილი მიეკუთვნა

| მწვერვალი, მწვერვალები (ტრავერსი), ტექნ. კლასში — სვლაგეზი | სიმაღლე *მ* | მთის სისტემა, ქედი | ასვლის თარიღი | მონაწილენი (მოიერიშე ჯგუფის ხელმძღვანელი ხაზგასმულია) |
|---|---|---|---|---|
| შხელდა — უშბა, ტრავერსების კლასი | 4310, 4710 | კავკასიონი | 1950 | ი. მარი, გ. ზურებიანი, ბექნუ ხერგიანი, ჭ. ჩართოლანი, მ. გვარლიანი |
| წურუნგალა — აილამა — ჯანღა — თეთნულდი, ტრავერსების კლასი | 4222, 4525, 5051, 4853 | კავკასიონი | | ა. ნემსიწვერიძე, რ. კვიციანი, გ. გულბანი, ლ. ახვლედიანი, ს. გუგავა, ჯ. გუგავა, ზ. ახვლედიანი |
| შხარა — რუსთაველი — ჯანღა — კათინი — თეთნულდი, ტრავერსების კლასი | 5184, 4906, 5051, 4974, 4853 | კავკასიონი | 1952 | ბექნუ ხერგიანი, მ. გვარლიანი, ჭ. ჩართოლანი, ბესარიონ ხერგიანი, ი. გაბლიანი |
| კომუნიზმის პიკი (ბელიაევის მყინვარიდან), სასიმაღლო კლასი | 7495 | პამირი | 1955 | ი. კახიანი, ჯ. მეძმარიაშვილი, მიხეილ ხერგიანი, ლ. ახვლედიანი |
| დარვაზის ქედის ტრავერსი ღარმოს პიკიდან, ტრავერსების კლასი | 6595 | პამირი | 1957 | ჯ. მეძმარიაშვილი, ბექნუ ხერგიანი, ჭ. ჩართოლანი, ი. გაბლიანი, რ. ხაზარაძე, ლ. ახვლედიანი, თ. კუხიანიძე, ო. ხაზარაძე, გ. აბაშიძე |
| ზულუმარტისა და იმიერალაის ქედი, ტრავერსების კლასი | 6200 | პამირი | 1960 | ლ. ახვლედიანი, თ. კუხიანიძე, ჯ. მეძმარიაშვილი, ჯ. გუგავა, ი. გაბლიანი, ბექნუ ხერგიანი, ჭ. ჩართოლანი, ს. გუგავა, ზ. ახვლედიანი, ო. ბერაძე |
| წურუნგალა — აილამა — შხარა — მიჟირგი, ტრავერსების კლასი | 4222, 4525, 5184, 4927 | კავკასიონი | 1965 | მ. ხერგიანი, ჯ. კახიანი, შ. მარგიანი, ჯ. გუგავა, გ. წერედიანი, ვ. გაბელაშვილი |
| ჩრდ. უშბის აღმ. კედელი, ტექ. კლასი | 4694 | კავკასიონი | 1964 | მ. ხერგიანი, ჯ. გუგავა, გ. წერედიანი, შ. მარგიანი, მ. ხერგიანი (უმცრ.), ჯ. კახიანი |

და საგანგებო ვარჯიშისა და მომზადების შემდეგ 28 აგვ. მყინვარწვერზე ავიდა. ამ ისტ. ექსპედიციაში მონაწილეობდნენ ი. კაზალიკაშვილი (მთავარი გამყოლი), ა. ალნიაშვილი, ჟ. ალიხანოვი, ფ. ბაუმჰაუერი, ა. კალაძე, ზ. მამამთავრიშვილი, მ. მათიაშვილი, ვ. მჭედლიშვილი, კ. პაკენდორფი, მ. ჭინჭარაძე და სხვ.; ქალები: მ. ბეჟანიშვილი, ე. ლორთქიფანიძე, ა. ნიკოლაიშვილი, მ. ტყავაძე, ლ. ჩხეიძე. იმავე წლის 3 სექტ. მყინვარწვერზე ავიდა საქართვ. გეოფიზ. ობსერვ. პირველი სამეცნ. ექსპედიცია პროფ. ა. *დიდებულიძის* ხელმძღვანელობით; მონაწილეობდნენ ალექსანდრა *ჯაფარიძე*, ი. *ასლანიშვილი,* ვ. თულაშვილი, ა. ვეისი, ა. თოფაძე, ა. ზაგაშვილი. 1924 ახალდაარსებულ საქართველოს გეოგრაფიულ საზოგადოებაში ჩამოყალიბდა საბჭ. კავშირის პირველი მთასვლური ორგანიზაცია — მთასვლა-მგზავროსნობის განყოფილება. იმავე წლებში საქართველოში ჩაისახა ა-ის გამოყენებითი სახე — სამხ. ალპინიზმი. 1927 ამიერკავკასიის ქვეითი სკოლის უფროსი ვ. კლემენტიევი 12 სამხ. კურსანტთან ერთად ხანგრძლივი საშთო მარშის შემდეგ იალბუზზე ავიდა (გამყოლი მ. ზაგაშვილი).

თუ თავდაპირველად ა. სსრკ-ში ტურიზმს (მთაში მოგზაურობა, უღელტეხილების გადალახვა) და გამოყენებით მხარესაც გულისხმობდა, ბოლო ხანებში ა-ად მხოლოდ მწვერვალებზე ასვლა ითვლება. ასვლის სიძნელის მიხედვით (სიმაღლე, ციცაბოკლდოვანი და ყინულოვანი ფერდობების სიდიდე და სხვ.) მწვერვალები 6 კატეგორიად იყოფა, ხოლო მათგან პირველი ხუთი ა და ბ კლასებად. ყველაზე ადვილი ასასვლელია Iა, ყველაზე ძნელი — V და VI კლასის მწვერვალები.

საბჭ. კავშირში და, კერძოდ, საქართველოში ა-ს ფართო გასაქანი მიეცა, იგი სპორტის მასობრივ სახეობად იქცა და ამაში განსაკუთრებული დამსახურება ს. ჯაფარიძეს მიუძღვის.

ა-ის განვითარებაში დიდი როლი შეასრულა *ალპინიადებმა*. ომამდელ წლებში ქართვ. მთამსვლელთა მონაწილეობით ჩატარებულ ალპინიადებში (მყინვარწვერზე, ლაილაზე, ბრუტსაბძელზე, თეთნულდზე, ქომიტოზე, ჯიმარაზე) ათასობით ახალგაზრდა მთამსვლელი მომზადდა. დიდ სამამულო ომში 2000-ზე მეტი ქართვ. მთამსვლელი მონაწილეობდა როგორც სამთო რაზმების ინსტრუქტორი, მეთაური და რიგითი მებრძოლი. საბჭ. ალპინისტების სპორტ. მიღწევების დასაწყისად შეიძლება ჩაითვალოს სამხრ. უშბაზე ა. *ჯაფარიძის*, ალექსანდრა ჯაფარიძის, ი. კაზალიკაშვილისა და გ. ნიგურიანის ასვლა 1935.

საქართველოში ა-ის განვითარების, პოპულარიზაციისა და ორგანიზაციის საქმეში მნიშვნელოვანი წვლილი მიუძღვით ა. გვალიას, ლ. გოთუას, ნ. კეცხოველს, ლ. მარუაშვილს, დ. ფურცელაძეს, დ. წერეთელს, კ. ჯავრიშვილს და სხვ.

1949-იდან ჩვენს ქვეყანაში შემოიღეს საბჭ. კავშირის ჩემპიონატი ა-ში. იგი მოიცავდა 4 კლასის ასვლებს: სასიმაღლოს, ტექნიკურს, ტრავერსსა და სამაღალმთო ტექნ. ასვლას (1965-იდან). გამარჯვებულებს სსრკ ჩემპიონის წოდება ენიჭებათ, 1—3 ადგილზე გასულებს მედლებით აჯილდოებენ. ქართვ. მთამსვლელებს მნიშვნელოვანი მიღწევები აქვთ ყველა კლასის ასვლებში (იხ. ცხრილი). აღსანიშნავია ურთულესი ასვლები უშბაზე, შხელდაზე, შხარაზე, უშბა-შხელდისა და კავკასიონის ცენტრ. ნაწილის ტექნიკურად ძნელი ტრავერსები, სამაღალმთო ასვლები პამირსა და ტიანშანზე. საერთაშ. აღიარება მოიპოვა მ. *ხერგიანმა*.

სამამულო ომისა და ომის შემდგომ წლებში ქართველი მთამსვლელები უცხოეთის მრავალ მწვერვალზე ავიდნენ: კ. ჯავრიშვილი, ა. ივანიშვილი, ო. ჩხეიძე — *დემავენდზე* (ელბურსის ქედი, ირანი, 1944); ო. გიგინეიშვილი, ო. ბერაძე, გ. ბერძენიშვილი, დ. დანგაძე, შ. მირიანაშვილი, ნ. ნადირაშვილი, ს. ხაბეიშვილი, ო. ხაზარაძე, რ. ხაზარაძე—*მონბლანზე* (სავოის ალპები, 1964), მონტეროზაზე (პენინის ალპები, 1964), ამავე ჯგუფმა შეასრულა ტრიენის ალპების ტრავერსი; ო. გიგინეიშვილი, ლ. ახვლედიანი, ო. ბერაძე, დ. დანგაძე, შ. მირიანაშვილი, გ. ქართველიშვილი, ს. ხაბეიშვილი, ო. ხაზარაძე, რ. ხაზარაძე — *ფუძიამასა* და ხოდაკაზე (იაპონია, 1966); მ. ხერგიანი, ს. ონიშჩენკო — გრან-კაპუცინზე, პტიდრიუსა და გრან-ჟორასზე (საფრანგეთის ალპები, 1967), ტურ-ვენეციასა და ბანკონგზე (დოლომიტის ალპები, იტალია, 1969).

სსრკ-ში შექმნილია ალპინისტთა მომზადების მწყობრი სისტემა. დადგენილია სპორტ. თანრიგები (1, 2, 3), შემოღებულია სსრკ სპორტის ოსტატობის კანდიდატის, სპორტის ოსტატის, საერთაშორისო კლასის სპორტის ოსტატისა და სპორტის დამს. ოსტატის წოდება, აგრეთვე ალპინიზმის ინსტრუქტორის კვალიფიკაცია. ბევრ ქართველ მთამსვლელს (ი. ასლანიშვილი, ლ. ახვლედიანი, მ. გვარლიანი, გ. ზურებიანი, ი. კახიანი, ი. მარი, დ. ობოლაძე, ჭ. ჩართოლანი, ალექსანდრა და ალიოშა ჯაფარიძეები, ბ. და მ. ხერგიანები) სსრკ სპორტის დამს. ოსტატის წოდება აქვს მინიჭებული, ა. ივანიშვილსა და ო. გიგინეიშვილს — სსრკ დამსახურებული მწვრთნელისა. 1936-იდან სსრკ-ში ალპინისტურ ასვლებს ორგანიზაციულ და სპორტულ ხელმძღვანელობას უწევს სსრკ მინისტრთა საბჭოსთან არსებული ფიზკულტურისა და სპორტის კომიტეტის საკავშირო ალპინისტური სექცია (ახლა ა-ის ფედერაცია). 1936 ნოემბერში დაარსდა საქართვ. ალპური კლუბი. 1967-იდან სსრკ ა-ის ფედერაცია ალპინისტთა საერთაშორისო ასოციაციების კავშირის (უიაა) წევრია. სსრკ-ში პროფკავშირის სპორტ. საზ-ბებს, რ-ებიც ალპინისტურ მუშაობას უძღვებიან, მთიან რ-ნებში (კავკასიონი, ალთაი, ტიან-შანი) ალპინისტური ბანაკები აქვთ. საქართველოში ასეთი ბანაკია „აილამა“ (მდ. ყორულდაშის ხეობა, ლენტეხის რ-ნი).

*ლიტ.*: ასლანიშვილი ი., გიგინეიშვილი ო., ფურცელაძე დ., მთამსვლელობა საქართველოში (1923—1950), თბ., 1954; კავკასიონზე. კრებული, თბ., 1959; ჯავრიშვილი კ., მთები და ადამიანები, თბ., 1970; ჯაფარიძე ა., რჩეული ნაწერები, თბ., 1949; Асланишвили И. А., Достижения советского альпинизма в Грузии за 1923—1934 гг., Тб., 1935; Побежденные вершины. Ежегодник советского альпинизма за 1948—1971 гг., М., 1949—72.

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 416-417.

*კ. ჯავრიშვილი.*

**ალპინოტიპური დანაოჭება,** გეოსინკლინური, სრული, ხაზობრივი დანაოჭება, *გეოსინკლინში* გამოვლენილი დანაოჭება. პირველად შეისწავლეს ალპებში. მისთვის დამახასიათებელია დაახლ. თანაბრად განვითარებული ხაზოვანი, ძლიერ შეკუმშული სინკლინური და ანტიკლინური ნაოჭები, რ-ებიც მთელი ნაოჭა სისტემის ფარგლებში ერთმანეთს ენაცვლება და ხშირად გართულებულია შეცოცებებით და შარიაჟებით. ყოველი ნაოჭის მიმართება იმეორებს მთელი ნაოჭა სისტემის ან იმ უბნის დამახასიათებელ ტექტონ. გეგმას, რ-შიც ეს ნაოჭი მდებარეობს. ა. დ. წარმოიქმნება გეოსინკლინურ არეებში ნალექებზე ორიენტირებული და ძირითადად ჰორიზონტული ძალების მოქმედებით.



**ალპური,** სოფელი აფხ. ასსრ გაგრის საქალაქო საბჭოში (კოლხიდის სოფსაბჭო), მდ. ბზიფის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 100 *მ*, შავი ზღვიდან 2 *კმ*, გაგრიდან 2 *კმ*. მეციტრუსეობის საბჭ. მეურნეობა „სიხარული“. საშ. სკოლა გაგრაში.

**ალპური გეოსინკლინური (ნაოჭა) სარტყელი,** ახალგაზრდა ალპური დანაოჭების გეოსინკლინური (ნაოჭა) სარტყელი, რ-იც ვიწრო გაგებით მოიცავს ევრაზიისა და ჩრდ. აფრიკის ქედებს: პირენეებს, ანდალუსიის მთებს, აპენინებს, ჩრდ. ატლასს, ალპებს, კარპატებს, დინარის მთებს, სტარა-პლანინას (ბალკანებს), ყირიმის, კავკასიის, თურქმენეთ-ხორასნის, პონტოს და ტავრის მთებს, ელბურსს, ზაგროსს, სულეიმანის მთებსა და ჰიმალაის, ხოლო ფართო გაგებით — აგრეთვე ბირმის ნაოჭა ქედებს, ინდონეზიას, კამჩატკას, იაპონიას, ფილიპინებს, ახალ გვინეას, ახალ ზელანდიას და დას. ამერიკის ქედებს ალასკიდან ცეცხლოვან მიწამდე (იხ. რუკა). ა. გ. (ნ.). ს. ვითარდებოდა კამბრიულისწინა (ბაიკალურ) და პალეოზოურ (კალედონიურ, ჰერცინულ) სუბსტრატზე. მის განვითარებაში არჩევენ ორ ეტაპს: გეოსინკლინურსა და ოროგენულს. გეოსინკლინური ეტაპი დაიწყო ტრიასულ ან ქვედაიურულ დროში, ცალკეული გეოსინკლინებისათვის კი უფრო მოგვიანებითაც (ზედაიურული, ცარცული) ან უფრო ადრეც (პალეოზოურიდან). იგი გაგრძელდა თითქმის პალეოგენის დროის ბოლომდე. გეოსინკლინებში გროვდებოდა დიდი სისქის დანალექი და ვულკანოგენური წარმონაქმნები, რ-ებიც დროდადრო განიცდიდნენ დანაოჭებას (ალპური დანაოჭების ადრეული ფაზისები). დანაოჭების მნიშვნელობის მიხედვით ალპურ-ჰიმალაიური სარტყელი (ა. გ. (ნ.). ს. ვიწრო გაგებით) და წყნარი ოკეანის ირგვლივ მდებარე სარტყელი მკაფიოდ განსხვავდებიან. პირველში მეზოზოური მოძრაობანი სუსტი იყო, ხოლო მეორეში იმდენად ძლიერი, რომ იქ დამოუკიდებელ მეზოზოურ დანაოჭებას გამოყოფენ. ოროგენულ ეტაპზე პალეოგენური დროის დასასრულიდან დღემდე გეოსინკლინური რეჟიმი შეწყდა და გაბატონდა ძლიერი დანაოჭებები აზევებებით, რ-ებმაც უდიდესი ნაოჭა ქედები შექმნეს. მათი სიმაღლეები (ზოგჯერ 7—8 *კმ*-ზე მეტი) მიუთითებს აზევების სიდიდეზე, ხოლო ზოგი მათგანის ტექტონ. აგებულება (ალპები, კარპატები, ჰიმალაი) — კიდევ უფრო დიდ ჰორიზონტულ გადაადგილებაზე (შარიაჟები). ა. გ. (ნ.) ს-ის ფარგლებში ნაოჭა ქედები ხშირად გათიშულია მთათაშუა დადაბლებებით, რ-ებიც წარმოადგენენ მთათაშუა მასივებს. უკანასკნელთა აგებულებაში განარჩევენ ძველ სუბსტრატს



ალპინისტური აღჭურვილობა: ფეხსაცმელი; საძილე ტომარა; ზურგჩანთა; წერაყინი; წრიაპი; კლდის პალოები; ყინულის პალოები; ჩაქუჩი.



ალპური მეურნეობა. ცხვრის საზაფხულო ბინა თუშეთში. გომეწრის ხეობა. ქვემო ალვანის მეცხოველეობის საბჭოთა მეურნეობა.



ალპური მცენარე Veronica gentianoides.

ალპური მდელოსა და დეკიანის კომპლექსი. დაბა ყაზბეგის მიდამოები.

(ნაშთი იმ სუბსტრატისა, რ-ზედაც ვითარდებოდა გეოსინკლინები) და დანალექ ზეწარს, რ-საც სუსტი დაძირვის გამო, ნაკლები სიმძლავრე აქვს, ვიდრე გეოსინკლინის შესაბამის ნალექებს. ხშირ შემთხვევაში აზევებადი მთების გადარეცხვით წარმოშობილი უფრო ახალგაზრდა ნალექებიც გვხვდება (მოლასა), რ-ებსაც დიდი სიმძლავრე (რამდენიმე *კმ*) და ტერიგენული შედგენილობა ახასიათებს (თიხები, ქვიშაქვები, კონგლომერატები). ისინი წარმოშობით შეიძლება ზღვიურიც იყვნენ და კონტინენტურიც. მოლასა კარგადაა განვითარებული ა. გ. (ნ.). ს-ის გარეთა მხარეზეც, ე. წ. მთისწინა ღრმულებში, რ-ებიც მთების აზევების საკომპენსაციოდ მიმდებარე კონტინენტის კიდეზე წარმოიშობა. მეორე მხრით, ზოგიერთ მთათაშუეთში დანალექი ზეწარი და, კერძოდ, მოლასაც ძლიერ სუსტადაა განვითარებული მასივის აზევების მუდმივი ტენდენციის გამო (მაგ., როდოპის მასივი). უდიდესი მთათაშუა მასივები ა. გ. (ნ.). ს-ის ფარგლებში არის სერბია-მაკედონიის, როდოპის, პანონის და სხვ. ნაოჭა ქედები, რ-ებიც კლაკნილად ან სწორხაზოვნად გარს უვლის მთათაშუა მასივებს, აგებულებით და გეოლ. ისტორიით საკმაოდ სხვადასხვაგვარია, მათ შორის მსგავსნი კი ბუნებრივად ჯგუფდებიან ნაოჭა სისტემებად (ალპები, კარპატები, ყირიმ-კავკასიონი და სხვ.). თითოეული ნაოჭა სისტემა შესაბამის ურთიერთდაკავშირებულ გეოსინკლინურ როფშია წარმოშობილი.

**ალპური დანაოჭება,** დედამიწის ქერქის დანაოჭების ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი ციკლი. გამოვლინდა მეზოზოურ და კაიონოზოურ ერებში (პირველად შეისწავლეს ალპებში, აქედან სახელწოდებაც). ა. დ-ის ზონებში დედამიწის ქერქი დანაოჭდა და აზევება განიცადა. ამის შედეგად წარმოიქმნა გეოლოგიურად ყველაზე ახალგაზრდა მთათა სისტემები. ა. დ-ის ციკლი დედამიწის ქერქში არათანაბრად და სხვადასხვა დროს გამოვლინდა ოროფაზისების სახით. ყველაზე მძლავრი ოროფაზისები ზოგან მეზოზოურ, ზოგან კი კაინოზოურ ერაში აღინიშნება. ამიტომ ბევრი მკვლევარი მეზოზოურ დანაოჭებას ა. დ-გან დამოუკიდებელ ციკლად გამოყოფს.

ალპური ნაოჭა სისტემები, ფართო გაგებით, გარს ერტყმის მთელ წყნარ ოკეანეს და მოიცავს: კორდილიერებს, ცენტრ. ამერიკას, ანდებს, სამხრ. სანდვიჩის კ-ებს, ანტარქტიდის ნაწილს, ახალ ზელანდიას, ახალ გვინეას, მალაის არქიპელაგს, ფილიპინისა და იაპონიის კ-ებს, საბჭოთა შორეულ აღმოსავლეთს, კურილის კ-ებს, კამჩატკას, ჩუკოტის ნ.-კ-ს და ალეუტის კ-ებს. ა. დ-ის ზონასვე მიეკუთვნება ხმელთაშუა ზღვა — ჰიმალაის მთების ზოლი, რ-შიც შედის ბეტის კორდილიერები, ატლასის მთების ჩრდ. ნაწილი, აპენინები, ალპები, კარპატები, ბალკანები, მცირე აზიის, ყირიმის მთები, კავკასიონი, ქოფეთ-დაღი, პამირი, ჰიმალაი, ბირმა და მალაკის ნ.-კ., სადაც მთათა სისტემების ზოლი წყნაროკეანურ სარტყელს ერწყმის.

საკუთრივ ალპური, ე. ი. კაინოზოური დანაოჭება, გამოვლინდა ხმელთაშუა ზღვა —ჰიმალაის ზოლში და გამოიწვია *ტეთისის* ვრცელი გეოსინკლინის გარდაქმნა მთათა სისტემებად. მეზოზოური დანაოჭება კი ძირითადად წყნაროკეანურ სარტყელში მოხდა, ამიტომ მას წყნაროკეანურ დანაოჭებასაც უწოდებენ.

ა. დ-ის ზონებში დედამიწის ქერქი ბევრგან დღესაც ინტენსიურად მოძრაობს და ძლიერი სეისმურობით ხასიათდება. მასთანვეა დაკავშირებული თითქმის ყველა მოქმედი ვულკანი. ამჟამად ყველაზე ძლიერი მოძრაობებით ხასიათდება წყნარი ოკ. დას. პერიფერია, რის გამოც მას თანამედროვე გეოსინკლინად თვლიან.

**ალპური კლუბი,** ალპინისტთა (მთამსვლელთა) ნებაყოფლობითი ორგანიზაცია, მთასვლურ ღონისძიებათა მეთოდური და საორგანიზაციო ცენტრი. მსოფლიოში პირველი ა. კ. დაარსდა ლონდონში 1857. შემდეგ ა. კ-ები შეიქმნა იტალიასა და ავსტრიაში (1862), შვეიცარიაში (1863), 1870—80 კი ევროპის, ამერიკისა და აზიის სხვა ქვეყნებში. მეფის რუსეთში პირველი იყო თბილისის ა. კ., რ-იც 1877 დაარსდა და 80-იანი წლების შუახანებამდე იარსება. 1936 თბილისში გაიხსნა სსრკ-ში პირველი ა. კ. — ს ა ქ ა რ თ ვ ე ლ ო ს ა. კ., რ-საც 1945 გამოჩენილი მთამსვლელისა და კლუბის ერთ-ერთი დამაარსებლის ალიოშა *ჯაფარიძის* სახელი მიეკუთვნა. კლუბი ექვემდებარება საქ. სსრ მინისტრთა საბჭოსთან არსებულ ფიზიკური კულტურისა და სპორტის კომიტეტს და მუშაობს უშუალოდ მისი მთასვლური ფედერაციის ხელმძღვანელობით. აქვს თავისი წესდება, ემბლემა და ნიშანი. ა. კ. ეხმარება მთასვლურ სექციებს ექსპედიციების, სპორტ. ასვლებისა და ალპინიადების მოწყობაში, უზრუნველყოფს მთასვლურ ბანაკებს ინსტრუქტორთა კადრებით, სათანადო აღჭურვილობით. აგროვებს მეთოდურ მასალას მთიანი რ-ნებისა და მწვერვალების შესახებ. ზუსტად აღრიცხავს ასვლებს. საქართვ. ა. კ-ს აქვს სამაშველო სამსახური ყაზბეგსა და მესტიაში. *დ. გოზალიშვილი.*

**ალპური მდელო,** ტყის სარტყლისა და სუბალპურ მდელოს ზემოთ გავრცელებული მაღალმთის მცენარეთა თანასაზოგადოება, რ-საც ქმნის უმეტესად მრავალწლოვანი, მკვრივკორდოვანი მარცვლოვნები, ისლი და ნაირბალახოვანი მცენარეები. ა. მ-ს მცენარეულობა ყველაზე კარგად იქ ვითარდება, სადაც შედარებით მეტი ატმოსფერული ნალექებია. ხშირია ევროპისა და აზიის მაღალმთიანეთში. საქართველოში ცხვდებით კავკასიონზე და სამხრ. მთიანეთში ზ. დ. დაახლ. 2500—3000 *მ*-მდე. კავკასიონის დას. ნაწილში, უხვი ნალექების გამო, ა. მ-ს საზღვარი ალმ-ზე დაბლაა. საქართველოს მაღალმთიანეთში ა. მ. შედგება ძირითადად შვრიელიანი, ძიგვიანი, წივანიანი, ისლიანი, კობრეზიანი, ნემსიწვერიანი ფიტოცენოზებისაგან, რ-თა შექმნაში ფართოდ მონაწილეობს მარმუჭის, ბაიას, სამყურას და სხვ. სახეობები. ა. მ-ს იყენებენ საძოვრად, იქ კი, საიდანაც თივის გამოტანა შეიძლება, სათიბად. იხ. აგრეთვე *მდელო.* *გ. ნახუცრიშვილი.*

**ალპური მეურნეობა,** მთიანი რ-ნების მოსახლეობისათვის დამახასიათებელი მეურნეობა. გავრცელებულია ალპების, კარპატების, პირენეის, აპენინის, პამირის, კავკასიონისა და სხვ. მაღალმთიან ზონებში. სუბალპური და ალპური ზოლის შედარებით მკაცრი კლიმატის გამო სამიწათმოქმედო კულტურების წარმოება აქ შეზღუდულია; სამაგიეროდ ნოყიერი ბალახეულით მდიდარი ალპური მდელოები, სუფთა ჰაერი და წყალი ხელს უწყობს მესაქონლეობის განვითარებას. ა. მ-თვის ნიშანდობლივია ალპური მცენარეულობით მდიდარი საზაფხულო საძოვრებისა და საზამთრო საკვები ბაზის სამეურნეო-გეოგრაფიული ერთიანობა, საქონლისა და მისი მომსახურე პერსონალის პერიოდული მოძრაობა სოფლიდან მთისკენ, ალპური მესაქონლეობის სეზონური ხასიათი და ძირითად სამეურნეო ბაზაზე მისი დამოკიდებულება. საქართველოში ა. მ-ის ტიპური ზონებია ხევსურეთის, რაჭა-ლეჩხუმის, სვანეთის, აჭარის და მესხეთ-ჯავახეთის მთიანეთი. აქ, უპირველეს ყოვლისა, აღსანიშნავია ენდემურ პურეულსა და ადრემოსავლიანი ჯიშის მარცვლეულზე აღმოცენებული მიწათმოქმედების და მსხვილფეხა მესაქონლეობის სიმბიოზური ხასიათი. ადრე გაზაფხულზე, სოფლად ხვნა-თესვის დაწყებისთანავე, საქონელს მთისძირის საგაზაფხულო საძოვრებზე მიერეკებიან, აქედან ის 2—3 თვით ალპურ მდელოებზე გადაჰყავთ; შემოდგომის დამდეგს ჯერ საშემოდგომო საძოვრებზე ჩამოდენიან, მერმე სოფლის საძოვრებზე გარეკავენ, ხოლო თოვლის მოსვლის შემდეგ იწყებენ მის ბაგურ კვებას. ა. მ-ის თავისებურებათა წყალობით მესაქონლეობაში ჩამოყალიბდა შრომის ორგანიზაციის დახვეწილი ფორმები (მენახირეობა, საქონლის გაბარება, გაზამთრება, დაზიარება და ა. შ.). ჩვენში ა. მ-ის მაღალმა კულტურამ განაპირობა სარძეო მეურნეობის ტრადიციული ხასიათი, ქართული მთიური ძროხეულის მაღალი საბონიტეტო თვისებები და ხალხური საწარმოო გამოცდილების ბევრი რაციონალური ელემენტი (საქონლის საკვების შერჩევა-დამზადება, ბალახის ზოგიერთი ჯიშის თესვა, სათიბების მორწყვა, საძოვრების დიფერენცირებული გამოყენება საქონლის სახეების მიხედვით, მონაცვლეობითი გაძოვნის სისტემა და ა. შ.). ხალხურ პრაქტიკაში შემოწმებულ მიღწევებს თანამედროვე მეცნიერება წარმატებით იყენებს ა. მ-ის განვითარებისათვის.



ძროხის საზაფხულო ბინა თუშეთში, სოფ. შენაქოსთან. ქვემო ალვანის მეცხოველეობის საბჭოთა მეურნეობა.

*ლიტ*: შ ა მ ი ლ ა ძ ე ვ., ალპური მესაქონლეობა საქართველოში, თბ., 1969; Ч и т а я Г. С., Горное земледелие на Кавказе, «მასალები საქართველოს ეთნოგრაფიისათვის», 1960, ტ. 11. *ვ. შამილაძე.*

**ალპური მსროლელები,** იტალიისა და საფრანგეთის ჯარებში მთებში ბრძოლისათვის განკუთვნილი სპეციალური ნაწილები (შენაერთები). დაკომპლექტებულია უმთავრესად მთიელებით. II მსოფლიო ომის დროს სსრკ-გერმ. ფრონტზე მოქმედებდა იტალ. 3 ალპური დივიზია, რ-იც საბჭოთა ჯარებმა გაანადგურეს. 1968 იტალ. სახმელეთო ჯარის შემადგენლობაში შედიოდა 2 სამთო-ქვეითი დივიზია, 5 ცალკე ალპური ბრიგადა და რამდენიმე ალპური ბატალიონი (ჯგუფი), საფრ. სახმელეთო ჯარებში — რამდენიმე ცალკე ალპური ნაწილი.

**ალპური მცენარეულობა,** მაღალმთის მცენარეულობა, რ-იც მოქცეულია მთის ტყეებისა და სუბალპური სარტყლის ზემოთ მუდმივი თოვლის ხაზამდე. სხვადა-



სხვა ქვეყნის ა. მ. ერთმანეთისაგან განსხვავდება სისტემატიკური შემადგენლობით, წარმოშობის ისტორიით, ფიტოცენოლოგიურად, მაგრამ მსგავსი გარემო პირობების გამო (ულტრაიისფერი სხივების სიუხვე, დაბალი ტემპ-რა, ნიადაგიდან წყლის ძლიერი აორთქლება, ჰაერისა და ნიადაგის ზედაპირის ტემპ-რის სხვაობა, მოკლე სავეგეტაციო პერიოდი და სხვ.) ბევრი საერთოც აქვს. ა. მ. ქონდარა, მიწას გართხმული, მოკლეღეროიანი და მცირეფოთლიანია. ფოთოლი ზოგი მცენარისა ტყავისებრია, ზოგის — სქელი და რბილობიანი, ზოგისა — წვრილი, მილივით დახვეული ან ბუსუსებიანი; შეკრებილია როზეტის მსგავსად ან ღეროზეა აკრული. საქართველოს მთებში გავრცელებული ამგვარი ბალახებიდან გვხვდება ალპური თივაქასრა, ალპური ტიმოთელა, წივანა, ქარცხვი, კავკასიური კვლიავი, ჭრელი შვრიელა, წვრილფოთოლა ძირმაგარა, მარმუჭი, ბაბუაწვერა, ნემსიწვერა და სხვ.; ბუჩქებიდან — დეკა, მთის ღვია, სელშავი, ლურჯი მოცვი, წითელი მოცვი, კეწერა, მაჯაღვერი და სხვ.; ალპურ სარტყელში ბევრია ბალიშა მცენარე (ქუდუნას დიდი ჯგუფი). ზოგჯერ ალპური სარტყლის მცენარეულობა ტუნდრის მცენარეულობას წააგავს. ა. მ-ის ტიპური ფიტოცენოზებია დაბალბალახიანი *ალპური მდელოები* და *ალპური ხალები*. ხშირად ალპურ სარტყელსა და მუდმივი თოვლის ხაზს შორის გლაციალური ზოლი არსებობს; ლანდშაფტი აქ ნაშალია, კლდოვანი, კორდოვან ფენას მოკლებული, რის გამოც ალპური ხალები ვერ ვითარდება, მაგრამ აქა-იქ კიდევ გვხვდება ცალკეული ალპური, უმთავრესად ბალიშა, მცენარეები — ქუდუნა, ტკაცუნა, ალპური წივანა, ალპური თივაქასრა, ალპური ტიმოთელა, ფხიჯა, კლდისვაშლა, მსუქანა, ზოგიერთი ხავსი, ქარაგოზი (მღიერი) და სხვ.; ა. მ-ის ზონა საუკეთესო საზაფხულო საძოვარია. საძოვრის ზემო ზოლს საქართველოში საბატკნეებსაც ეძახიან, რადგან აქ ბატკანს ან მშრალ ცხვარს აძოვებენ. ა. მ-ს შორის ბევრია ლამაზად მოყვავილე მცენარე, რ-თა გამოყენება შეიძლება დეკორატიულ მებაღეობასა და მეყვავილეობაში. ა. მ-ის უპირველესი მნიშვნელობა კი მაინც ისაა, რომ იგი ამაგრებს და კორდით ფარავს მთის ფერდობებს, ანელებს ნიადაგის ეროზიულ პროცესებს.

*ნ. კეცხოველი.*

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 176.

**ალპური რასა,** რასა, რ-საც განეკუთვნება შვეიცარიისა და მისი მომიჯნავე საფრანგეთის, გფრ-ის, ავსტრიისა და იტალიის ოლქების მოსახლეობა. ა. რ-ის წარმომადგენლებისთვის დამახასიათებელია *ბრაქიკეფალია*, ფართო სახე, საშ. სიმაღლე (163—164 *სმ*), წაბლისფერი თმა (იხ. *რასები*).

**ალპური სარტყელი,** ბუნებრივი, მთამდელოს ტიპის ლანდშაფტით მდიდარი სარტყელი სუბალპ. და ნივალურ სარტყლებს შორის, ზომიერი და სუბტროპ. განედების მთებში. ა. ს-ში მაღალმთიანეთის ცივი ჰავაა, ხანგრძლივად დევს თოვლის სქელი საფარი. მზის რადიაცია ინტენსიურია, ხარობს ბალახოვანი და დაბალბუჩქოვანი მცენარეულობა. ტიპობრივად გამოხატულია ალპის, კავკასიონის, ჰიმალაისა და კარპატის მთებში; ალპის მთებში და დას. კავკასიონზე 2200—3000 *მ* სიმაღლეზეა, ჰიმალაის დას. კალთებზე — 3600—5000 *მ*-ზე. საზაფხულო საძოვრებია.

**ალპური ტიპის რელიეფი,** რელიეფის ტიპი, დამახასიათებელი ალპის მთებისა და მის მსგავს მთათა სისტემებისათვის (კავკასიონი, ჰიმალაი, ანდები და ა. შ.). ა. ტ. რ-ის ზედაპირი მკვეთრადაა დანაწევრებული, მყინვარული ეგზარაციისა და ყინვითი გამოფიტვის შედეგად ქედების თხემები დაკბილულია, მწვერვალები ძნელმისადგომი.

**ალპური ჭკა,** ფრინველი ყორნისებრთა ოჯახისა, იგივეა, რაც *მაღრანი*.

**ალპური ხალი,** მაღალმთის მცენარეთა თანასაზოგადოება, რ-შიც ჭარბობს გართხმული და როზეტის ფორმის ნაირბალახოვანი მცენარეები, მ. შ. ფესვმაგარა, ქარცხვი, ბაბუაწვერა, მრავალძარღვა, მარწყვა ბალახი, ვერონიკა, კვლიავი და სხვ.; ა. ხ-ს ახასიათებს მჭიდროდ შეკრული ბალახოვანი საფარი, ასპექტთა სიჭრელე. ა. ხ-ის ჩვეულებრივი ადგილსამყოფელია მყინვარული რელიეფი. გავრცელებულია ზომიერი სარტყლის მთის სისტემებში — შვეიცარიის ალპებსა და პირენეებში. სსრკ-ში ყველაზე ხშირად გვხვდება კავკასიონზე და შედარებით ნაკლებად კარპატებში. *გ. ნახუცრიშვილი.*

**ალჟირელები,** ერი, ალჟირის ძირითადი მოსახლეობა, რაოდ. 14,8 მლნ. (1971). ლაპარაკობენ არაბული ენის ალჟირულ დიალექტზე. რელიგია — სუნიტური მიმართულების ისლამი. ეთნიკურად ა. *არაბებისა* და *ბერბერების* შერევის შედეგად ჩამოყალიბდნენ. მათი კონსოლიდაციისათვის დიდი მნიშვნელობა ჰქონდა 1954—62 ეროვნ.-განმათ. მოძრაობას და ალჟირის მიერ დამოუკიდებლობის მოპოვებას (1962). იხ. აგრ. სტ. *ალჟირი,* მოსახლეობა.

**ალჟირი** (არაბ. ალ-ჯაზაირი — კუნძულები; სახელწოდება დაკავშირებულია ქ. ალჟირთან, რ-იც 4 კუნძულზე იყო გაშენებული), ა ლ ჟ ი რ ი ს  ს ა ხ ა ლ ხ ო  დ ე მ ო კ რ ა ტ ი უ ლ ი  რ ე ს პ უ ბ ლ ი კ ა (არაბ. ალ-ჯუმჰურია ალ-ჯაზაირია დემოკრატია აშ-შააბია; ფრანგ. République Algérienne Démocratique et Populaire).

## I. ზოგადი ცნობები

ა.—სახელმწიფო ჩრდ. აფრიკაში, ხმელთაშუა ზღვის აუზის დას. ნაწილში, სადაც გადის ატლანტისა და ახლო აღმოსავლეთის, ევრ. და აფრ. ქვეყნების დამაკავშირებელი მსოფლიო გზები. ა-ს ჩრდ-ით აკრავს ხმელთაშუა ზღვა (სანაპირო ხაზის სიგრძე დაახლ. 2 ათ. *კმ*), აღმ-ით ესაზღვრება ტუნისი და ლიბია, სამხრ.-აღმ-ით — ნიგერი, სამხრ.-დას-ით — მალი და მავრიტანია, დას-ით — მაროკო და დასავლეთი საჰარა. ფართ. 2382 ათ. *კმ²*. მოსახლ. 15,3 მლნ. კაცი (1972, შ. ფასება). დედაქალაქი — ალჟირი. ოფიც. ენა — არაბული. ეროვნ. დღესასწაულებია: 1 ნოემბერი — რევ. დასაწყისი (1954) და 5 ივლისი — დამოუკიდებლობის დღე (1962). ფულის ერთეულია ალჟირული დინარი. სსრ კავშირის სახელმწ. ბანკის კურსით (1974 დეკ.) 100 დინარი=18,23 მან. ადმინისტრაციულად ა. იყოფა 15 ვილაიად, რ-ებიც თავის მხრივ, იყოფა ოლქებად და კომუნებად (იხ. ცხრ. 1).

## II. სახელმწიფო წესწყობილება

დამოუკიდებლობის მოპოვებისა და სახ. დემოკრ. რესპუბლიკად გამოცხადების შემდეგ ა-ის სახელმწ. და საზ. წესწყობილების საფუძვლები განისაზღვრა 1963 კონსტიტუციით. 1965 წ. 19 ივნ. შემდეგ (იხ. ისტ. ნარკვევი) ეს კონსტიტუცია გაუქმდა, მაგრამ მას არ მოჰყოლია სახელმწ. წესწყობილების საფუძველთა ძირეული ცვლილება. სახელმწ. ხელისუფლების უმაღლესი ორგანო — რევ. საბჭო (თავ-რე და 17 წევრი) — იმავე ფუნქციებს ასრულებს, რ-ებსაც ადრე ასრულებდა პრეზიდენტი და ეროვნ. კრება, აღჭურვილია საკანონმდებლო უფლებამოსილებით, არის პარტია „ეროვნული განთავისუფლების ფრონტის" ხელმძღვანელობის უმაღლესი ორგანო, ქმნის მთავრობას — მინისტრთა საბჭოს. რევ. საბჭოს თავ-რე ასრულებს სახელმწიფოსა და მთავრობის მეთაურის ფუნქციებს. საკანონმდებლო უფლებამოსილება აქვს მინისტრთა საბჭოსაც. მთავრობა ნიშნავს ადგილ. ადმინისტრაციის მეთაურებს — ვილაიების პრეფექტებსა და ოლქების სუპრეფექტებს. მოსახლეობა ირჩევს ვილაიებისა და კომუნების სახალხო კრებებს საყოველთაო პირდაპირი არჩევნების საფუძველზე ფარული კენჭისყრით. მოქალაქეს აქტიური საარჩევნო უფლება ენიჭება 19 წლის, ხოლო პასიური — 23 წლის ასაკიდან. მართლმსაჯულებას ახორციელებენ საერთო-სამოქალაქო სასამართლოები, აგრეთვე სპეც. სასამართლოები: სამხ. ტრიბუნალები და ეკონ. დანაშაულთა განმხილველი სასამართლო. სახელმწ. გერბი და სახელმწ. დროშა—იხ. ფერადი ჩანართი სტ-ებთან *სახელმწიფო გერბი, სახელმწიფო დროშა*.

ც ხ რ. 1. — ა დ მ ი ნ ი ს ტ რ ა ც ი უ ლ ი  დ ა ყ ო ფ ა

| ვილაია | ფართობი (ათ. *კმ²*) | ადმ. ცენტრი |
|---|---|---|
| ალჟირი . . . | 3,4 | ალჟირი |
| ანაბა . . . . | 24,0 | ანაბა |
| ელ-ასნამი . . | 12,3 | ელ-ასნამი |
| თლემსენი . . | 8,1 | თლემსენი |
| კონსტანტინი . | 19,6 | კონსტანტინი |
| მედეა . . . . | 61,2 | მედეა |
| მოსთაღანემი . | 11,1 | მოსთაღანემი |
| ოაზისი . . . | 1292,4 | უარგლა |
| ორანი . . . . | 16,8 | ორანი |
| ორესი . . . . | 37,2 | ბატნა |
| საიდა . . . . | 56,4 | საიდა |
| საურა . . . . | 789,7 | ბეშარი |
| სეტიფი . . . | 18,1 | სეტიფი |
| ტიარეტი . . . | 25,7 | ტიარეტი |
| ტიზი-უზუ . . | 5,7 | ტიზი-უზუ |

## III. ბუნება

ა-ის დიდი ნაწილი ჩრდ. ნახევარსფეროს ტროპ. სარტყელში მდებარეობს, ზღვისპირა ზოლი კი — სუბტროპიკებში. ნაპირი უმეტესად მაღალი და კლდოვანია. სანაპირო ხაზი ერთფეროვანია, ხმელეთში



ალჟირის სახალხო დემოკრატიული რესპუბლიკის სახელმწიფო გერბი.

**ალჟირი**

შინაარსი




ალპური სარტყელი. ზემო სვანეთი (მესტიის რაიონი), მინდორი სოფ. უშგულის მიდამოებში. უკანა პლანზე მწვერვალი შხარა.

**მდინარეები**

შელიფი
ელ-ჰამანი
ისერი
სუმამი
ელ-ქებირი

**დიდი ქალაქები**

ალჟირი
ორანი
კონსტანტინი
ანაბა
ბლიდა
სეტიფი
სიდი-ბელ-აბესი

შედარებით ღრმად არის შეჭრილი ორანის, ალჟირის, ბეჯაიისა და ანაბის უბეები. ხმელთაშუა ზღვის სანაპიროს გასწვრივ გადაჭიმულია თელ-ატლასის მთები (მაქს. სიმაღლე 2308 *მ*), მის სამხრ-ით მდებარეობს ე. წ. მაღალი პლატო (სიმაღლე 800—1200 *მ*), საჰარის ატლასი (მაქს. სიმაღლე 2336 *მ*) და ორესის მთები (მაქს. სიმაღლე 2328 *მ*). ა-ის ტერიტ. დიდი ნაწილი უკავია საჰარის უდაბნოს, რ-ის დას. ნაწილი დაახლ. 500 *მ* სიმაღლის ქვიანი პლატოა. აღმ-ით მდებარეობს ქვიშით დაფარული ვრცელი დაბლობი და შოტ-მელღირის მლაშე ტბის ქვაბული (26 *მ* ზ. დ. დაბლა), ხოლო სამხრ-ით — აჰაგარის ვულკანური მთიანეთი (ა-ის უმაღლესი მწვ. ტაჰატი, 3003 *მ*) და ტანეზრუფტის ქვიანი უდაბნო.

ა-ის ტერიტ. ატლასის მთების ფარგლებში ხმელთაშუა ზღვის გეოსინკლინურ ნაოჭა სარტყელს ეკუთვნის, ხოლო საჰარის ფარგლებში — აფრიკის , ძველ ბაქანს. ატლასის ნაოჭა სისტემა საჰარის ბაქნისაგან სამხრეთ ატლასის რღვევითაა გამოყოფილი. სამხრეთში აფრიკის ბაქნის სუბსტრატის დიდი ნაშვერია — აჰაგარის (ტუარეგული) მასივი, რ-ის უმაღლესი წერტილები ჩამქრალი ვულკანების კონუსებია. ჩრდ-კენ კამბრიულისწინა ქანები იძირებიან ზღვიური ქვედა- და შუაპალეოზოური, ლაგუნურ-კონტინენტური ზედაპალეოზოური და ქვედაცარცული და ზღვიური ზედაცარცული ნალექების ქვეშ. აჰაგარის მერიდიანული რღვევის გაგრძელებაზე ჩრდ. საჰარის პალეოზოური წყებები ქმნიან მცირედ დამრეც ანტიკლინურ ნაოჭებს, რ-შიც ნავთობისა და აირის (ჰასი-მესაუდი და სხვ.) საბადოებია. ეს საბადოები ალჟირის მთავარი სიმდიდრეა. ატლასში ცნობილია რკინის, ტყვიის და თუთიის, ფოსფორიტებისა და ვერცხლისწყლის საბადოები.

ა-ის ჩრდ. ნაწილში სუბტროპ., ხმელთაშუა ზღვის ტიპის ჰავაა: ზამთარი თბილი და წვიმიანია, ზაფხული — ცხელი და მშრალი. სანაპიროზე იანვ. საშ. ტემპ-რა 12°C, ივლ. 25°C. ტემპ-რის აბსოლ. მაქსიმუმი ყველგან მეტია 40° C-ზე. ნალექები ძირითადად ნოემბ. — იანვარში მოდის (თელ-ატლასში—400—800 *მმ*, კაბილიის მასივში — 1200 *მმ*-ზე მეტი). ტერიტ. სამხრ. ნაწილში გაბატონებულია უდაბნოსა და ნახევარუდაბნოს ცხელი და მშრალი ჰავა. ივლ. საშ. ტემპ-რა მეტია 30° C-ზე, ნალექები კი 200 *მმ*-ზე ნაკლები. საჰარაში ზოგჯერ წლობით არ მოდის ნალექი. ტემპ-რის დღეღამური ამპლიტუდა აღწევს თითქმის 30°C. ხშირია მშრალი და მტვრიანი ქარი.

ა-ის მდინარეები *უედის* (ვადი) ტიპისაა, თუმცა ზოგჯერ ძლიერი წვიმების დროს კალაპოტიდანაც გადმოდიან. მათგან უდიდესია შელიფი (700 *კმ*). აღსანიშნავია აგრეთვე ელ-ჰამანი, ისერი, სუმამი და ელ-ქებირი. უედებზე (განსაკუთრებით ა-ის ჩრდ. ნაწილში) კაშხლები, წყალსაცავები და ჰესებია აგებული. ა-ის მლაშე ტბების (სებხა) უმრავლესობა არის ან მთათაშუა ქვაბულებში (შოტ-ეშ-შერგი, შოტ-ელ-ჰოდნა და სხვ.), ან დეპრესიებში (შოტ-მელღირი). საჰარის წიაღში მიწისქვეშა წყლის დიდი მარაგია, განსაკუთრებით ჩრდ. ნაწილში, სადაც ტიდიკელტის, თუგურთისა და ელ-გოლეის ოაზისებია.



ანტიკური თეატრი ტიმგადში.

ა-ის ჩრდ. ნაწილში ყავისფერი (თელ-ატლასში — კარბონატული და გამოტუტული, ნახევარუდაბნოებში — რუხ-ყავისფერი) და ტყის ყომრალი ნიადაგი გვხვდება. საჰარაში სუბტროპ. უდაბნოთა ღორღიანი ნიადაგი და ქვიშა ჭარბობს; ტბების ირგვლივ მლაშობი ნიადაგია გავრცელებული, მდინარეთა ხეობებში—ალუვიური.

ა-ის სანაპირო ზოლში ხმელთაშუა ზღვის ტიპის მცენარეულობაა (მშრალი ხეშეშფოთლიანი ტყე და ბუჩქნარი). მთებში კარგად არის გამოხატული სიმაღლებრივი სარტყლურობა. 800—1000 *მ*-მდე მარადმწვანე, სიმშრალის მოყვარული ბუჩქნარის და დაბალტანიანი ხეების (მაკვისი) სარტყელია, სადაც ახლა ზეთისხილი, ფსტა და სხვ. მცენარეებია გაშენებული. უფრო მაღლა კორპის, მარადმწვანე მუხისა და ფოთოლმცვივან სახეობათა ტყეებია. 1200 *მ*-იდან 1500 *მ*-მდე გაბატონებულია ალეპოს ფიჭვი, 1500 *მ*-იდან 2000 *მ*-მდე — ღვია და ტუია, ამის ზევით—ქონდარა ფიჭვი. თელ-ატლასის სამხრ-ით ნახევარუდაბნოს ხასიათის მცენარეულობაა. აქ ჭარბობს აბზინდა და მარცვლოვნები. ა-ის საჰარაში ხარობს უდაბნოს მწირი მცენარეულობა — ხურხუმა, მარცვლოვნები (საჰარის კურდღლის ცოცხა, ეფედრა) და ბუჩქნარი (აკაცია, უნაბი), წვიმების შემდეგ ჩნდება ეფემერები.

ცხოველთა სამყარო ღარიბია: ჩრდ. ა-ში შემორჩენილია ბერბერული მაკაკა (მაგო), კურდღელი. ა-ის საჰარის ჩრდ. ნაწილში გვხვდება აფთარი, ტურა, მელა, იშვიათად — ქურციკი და ანტილოპა. თითქმის ყველგან ბინადრობენ მღრღნელები, ღამურა. ტბებზე ბევრია ფრინველი (იხვი, ბატი, ყანჩა, წერო და სხვ.). მრავალფეროვანია ქვეწარმავალთა და მწერების სამყარო.

### IV. მოსახლეობა

ა-ის ძირითადი მოსახლ. ალჟირელები არიან, რ-ებიც უმთავრესად არაბებისა და მათთან ენითა და კულტურით ახლო მდგომი ბერბერებისაგან შედგებიან (14,8 მლნ. კაცი, ე. ი. მთელი მოსახლეობის 98%; 1971, შეფასება); მოსახლ. დიდი ნაწილი ლაპარაკობს *არაბული ენის* ალჟირულ დიალექტზე (9,7 მლნ. კაცი, ე. ი. 81,5%). *ბერბერული ენის* დიალექტები, რ-ებზეც 2,2 მლნ. კაცი (17,9%) მეტყველებს, შემორჩენილია ქვეყნის მთიან რ-ნებში და ა-ის საჰარის ზოგიერთ ოაზისში მცხოვრებ ბერბერებს შორის. დიდი ქალაქების მოსახლ. ნაწილი ლაპარაკობს ფრანგულად (დაახლ. 78 ათ. კაცი, ე. ი. მოსახლ. 0,4%). არაბები და ბერბერები სარწმუნოებით სუნიტი მუსლიმანები არიან.

1962-მდე ევროპელები (ძირითადად ფრანგები) ა-ის მოსახლ. 8—10%-ს შეადგენდნენ. 1962 შემდეგ ფრანგებმა მასობრივად დატოვეს ა. და მათი რიცხვი 1 მლნ-იდან (1960) 68,4 ათ-მდე (1966) შემცირდა. ეკონომიკურად აქტ. მოსახლ. (1966) 4,1 მლნ. კაცია, აქედან 2,5 მლნ. (60%) სოფ. მეურნეობაშია ჩაბმული, 1,6 მლნ. — დანარჩენ დარგებში, მ. შ. მრეწველობასა და მშენებლობაში — 316,3 ათ. (12,3%). მოსახლ. საშ. სიმჭიდროვეა 6 კაცი 1 *კმ*$^2$-ზე. მთელი მოსახლ. 95% ჩრდ. ა-ში, უმთავრესად ვიწრო სანაპირო ზოლშია თავმოყრილი. ყველაზე მჭიდროდ დასახლებულია კაბილია (230 კაცი 1 *კმ*$^2$-ზე). ა-ის საჰარაში მოსახლ. საშ. სიმჭიდროვე 1 *კმ*$^2$-ზე 1 კაცზე ნაკლებია. ჩრდ. ა-ის სოფლის მოსახლ. ძირითადად მემინდვრეობას მისდევს, მაღალი პლატოს, საჰარის ატლასისა და საჰარის მცხოვრებნი — ნახევრად მომთაბარე და მომთაბარე მეცხოველეობას. მოსახლ. 1/3 ქალაქად ცხოვრობს. უდიდესია ქ. ალჟირი (1,2 მლნ. მცხ., 1972); დიდი ქალაქებია (ათ. მცხ., 1966): ორანი (328,3, გარეუბნებიანად), კონსტანტინი (253,6), ანაბა (168,8), ბლიდა (99,2), სეტიფი (98,3), სიდი-ბელ-აბესი (91,5).

### V. ისტორიული ნარკვევი

**ა. XIX ს. დამდეგამდე.** თანამედროვე ა-ის ტერიტორიაზე პირველყოფილი ადამიანი ჯერ კიდევ 300—400 ათ. წლის წინათ ცხოვრობდა. ძვ. წ. XII ს-ში ა-ის ტერიტორიაზე გაჩნდა პირველი ფინიკიური კოლონიები, ძვ. წ. III ს-ში წარმოიქმნა მასესილებისა და მასილების ძლიერი ტომთაშორისი კავშირები, რ-თაც ბელადები — აგელიდები მეთაურობდნენ. ძვ. წ. 202 მასილების აგელიდმა მასინისამ გააერთიანა ორივე კავშირი ერთიან *ნუმიდიის* სახელმწიფოდ (დედაქალაქი კირტა, ახლანდ. კონსტანტინი). ნუმიდია წარმატებით ებრძოდა კართაგენს, მაგრამ ძვ. წ. 146 რომაელებმა დაიპყრეს კართაგენი და ნუმიდიაში შეიჭრნენ, დაამარცხეს მეფე *იუგურთა* (მეფობდა დაახლ. ძვ. წ. 116—105), დაიმორჩილეს ნუმიდია და ძვ. წ. 46 იგი რომის პროვინციად გადააქციეს. ნუმიდიაში გავრცელდა რომაული კულტურა, II ს-ში—ქრისტიანობა. V ს-ში ა. ვანდალებმა დაიპყრეს, VI ს-ში — ბიზანტიელებმა. VII ს-ში კი, როცა მთელ ჩრდ. აფრიკაში არაბები გაბატონდნენ, ა. არაბ. სახალიფოს ფარგლებში მოექცა. დაიწყო ა-ის ძირითადი მოსახლეობის — *ბერბერების* არაბიზაციის ხანგრძლივი პროცესი. ბერბერებმა მიიღეს ისლამი, აითვისეს არაბ. ენა. ა-ში მტკიცდებოდა ფეოდალიზმი, ამავე დროს, შემორჩენილი იყო პირველყოფილ-თემურ და მონათმფლობელურ წყობილებათა ელემენტები.

VIII—XV სს-ში ფეოდალურად დაქუცმაცებული ა. შედიოდა სხვადასხვა არაბ. სახელმწიფოთა შემადგენლობაში: VIII—X სს-ში ემორჩილებოდა თლემსენისა და ტაჰირთის ხარიჯიტთა საამიროებს, X—XII სს-ში—ფატიმიდებს, ზირიადებს და ჰამადიდებს. XI ს-ში ა-ის ტერიტორიაზე ორი დიდი არაბული ტომის — ბანუ ჰილალისა და ბანუ სულაიმის შეჭრამ დააჩქარა ა-ის არაბიზაციის პროცესი. XI—XIII სს-ში ა-ის ტერიტორია დაიმორჩილეს ალმორავიდებმა და ალმოჰადებმა, XIII—XVI სს-ში—ზაიანიდებმა (აბდალვადიდები). დროდადრო ა-ის ტერიტორიაზე იჭრებოდნენ ტუნისისა და მაროკოს მბრძანებლები. XV—XVI სს. მიჯნაზე, როცა ა-ის რამდენიმე ზღვისპირა ქალაქი ესპანელებმა დაიპყრეს, ადგილ. ფეოდალებმა და ვაჭრებმა დახმარებისათვის სახელგანთქმულ მეკობრეებს ძმებს — არუჯს და *ხაირ ალ-დინ ბარბაროსას* მიმართეს; მათ 1515 დაიმორჩილეს ალჟირი. ხაირ ალ-დინმა ა-ის ტერიტორიიდან განდევნა ესპანელები, გააერთიანა ქვეყანა, ხელთ იგდო ძალაუფლება (1519—46), აღიარა ოსმალეთის სულთნის უზენაესი ხელისუფლება და დაინიშნა ა-ის მმართველად — ბეგლარბეგად. XVI ს. II ნახევრიდან ა. ოსმალეთის საფაშო (ფაშალიქი) იყო. XVI ს-ში ხაირ ალ-დინისა და მისი მომდევნო მმართველების დროს ა. ცალკე ადმ.-ტერ. ერთეულად იქცა. ალჟირელი მეკობრეები დიდად ავიწროებდნენ ქრისტიანებს ხმელთაშუა ზღვაზე, ვაჭრობდნენ მონებით, რაც ა-სა და ევროპის ქრისტიანულ სახელმწიფოებს შორის მუდმივ ომებს იწვევდა. XVII ს. შუახანებში ა-ის დიდკაცობამ შეძლო ოსმალეთის ფაშის ხელისუფლების შეზღუდვა. მათი არჩეული წინამძღოლი —

დეი, ფაშასთან ერთად მართავდა ა-ს. 1711 დეი ბაბა ალიმ გააძევა ოსმალეთის უკანასკნელი ფაშა და ა. ფაქტობრივად დამოუკიდებელი სახელმწიფო გახდა. ევროპის სახელმწიფოებმა ცნეს მისი სუვერენიტეტი. ა. აღორძინდა ეკონომიურად. XVIII—XIX სს. მიჯნაზე გაძლიერდა ა-ის ფეოდ. დაქუცმაცების პროცესი, რამაც დეების სახელმწიფო დაქვეითების გზაზე დააყენა.

**ა. ფრანგი კოლონიზატორების ბატონობის ხანაში (1830—1954).** 1830 ივნისში ა-ში საფრ. ჯარი შეიჭრა, დაამარცხა დეის ლაშქარი და 5 ივლ. ხელთ იგდო დედაქალაქი ალჟირი. ფრანგთა სამხ. ექსპანსიას ა-ის ხალხმა შეიარაღებული აჯანყებებით უპასუხა. ქვეყნის შიდა ოლქებში მცხოვრებ ტომთა აჯანყებას სათავეში ჩაუდგა ამირა *აბდ ალკადირი*. 1847 ფრანგებმა აჯანყება ჩაახშვეს. მალე ახალი ანტიფრანგ. აჯანყებები დაიწყო (1849 ზააჯის ოაზისის ოლქში, 1852 — ლაღუატში, 1864—67 ულად სიდი შეიხის ტომთა აჯანყება, 1871—72 წწ. 200-ზე მეტი ტომის აჯანყება მუჰამად მუკრანის მეთაურობით, 1881 ულად სიდი შეიხის ტომების მეორე აჯანყება). 1852—70 ფრანგებმა დაიმორჩილეს მთიანი კაბილია და სამხრ. ალჟირი. საფრ. მთავრობა ხელს უწყობდა ა-ში ფრანგი და სხვა ეროვნების კოლონისტთა (ესპანელები, იტალიელები და სხვ.) ჩასახლებას. ა. საფრ. ეკონომიკის აგრარულ დანამატად იქცა. ფრანგებმა ადგილ. მოსახლეობას წაართვეს და კოლონისტებს გადასცეს საუკეთესო მიწები. ისინი ჩალის ფასად იძენდნენ მამულებს გლეხებისაგან. ალჟირელი გლეხების ნაწილს იძულებით ასახლებდნენ მთიან და უდაბნო რ-ნებში. ფეოდალებმა კი, რ-ებიც შეურიგდნენ ფრანგების ბატონობას, შეინარჩუნეს თავიანთი მამულები და პრივილეგიები. იმატა ევროპელთა რიცხვმა. 1876 ა-ში ცხოვრობდა 344 ათ. ევროპელი, 1911 წ. — 752 ათ., 1936 წ.— 946 ათ., 1954 წ. — 984 ათ. კოლონისტებმა თანდათან ხელთ იგდეს ა-ის ეკონომიკის წამყვანი დარგები; 1910 მათ ეკუთვნოდათ 1,857 ათ. ჰა მიწა, 1929 წ. — 2,344 ათ. ჰა, 1940 წ.—2, 720 ათ. ჰა. საფრ. სამრეწვ.-ფინანს. კაპიტალთან მჭიდრო კავშირში მყოფი უცხოელი კოლონიზატორების ზედაფენა XIX ს. დამლევიდან ძლიერ გავლენას ახდენდა ა-ის ეკონ. და პოლიტ. ცხოვრებაზე. ა-ის მკვიდრი მოსახლ. მოკლებული იყო პოლიტ. უფლებებს. 1880-მდე ა-ს მართავდა ფრანგთა სამხ. ადმინისტრაცია, 1880-იდან — „სამოქალაქო ადმინისტრაცია". 1881 გამოცემული „მკვიდრთა კოდექსის" შესაბამისად, ალჟირელებს ეკრძალებოდათ პოლიტ. პარტიების, პროფკავშირების დაარსება და ევროპელების მიერ დაარსებულ ორგანიზაციებში შესვლა.

1905—06 ა-ში ანტიიმპერიალისტურმა მოძრაობამ ახალი ძალით იფეთქა, ეროვნ. ბურჟუაზიისა და ინტელიგენციის წარმომადგენელთა — *ახალგაზრდა ალჟირელების* ორგანიზაციებმა მოითხოვეს მკვიდრი მოსახლეობისათვის პოლიტ. უფლებების მინიჭება.

I მსოფლიო ომის დროს (1914—18) საფრ არმიაში მობილიზებულ იქნა 173 ათ. ალჟირელი. მთელ რიგ რ-ნებში ალჟირელთა ტომებმა შეიარაღებული წინააღმდეგობა გაუწიეს მობილიზაციას.

დიდმა ოქტ. სოციალ. რევოლუციამ ა-ში განმათ. მოძრაობის აღმავლობა გამოიწვია, რ-ის გავლენითაც კოლონ. ადმინისტრაცია იძულებული გახდა 1919 ზოგიერთ დათმობაზე წასულიყო: ალჟ. ბურჟუაზიამ, მოხელეებმა, მიწათმფლობელებმა მიიღეს ადგილ. თვითმმართველობის ორგანოთა არჩევნებში მონაწილეობის უფლება, მაგრამ ამან ვერ შეაჩერა ანტიკოლონ. მოძრაობა.

1920 საფრ. კომპარტიას მიემხრო ა-ის სოციალ. სექციათა უმრავლესობა, შეიქმნა საფრ. კომპარტიის ახალი ალჟირული სექციები. მუშები პროგრ. პროფკავშირებში გაერთიანდნენ; ა-ის კომუნისტებმა გაშალეს მარქსისტულ-ლენინური იდეების პროპაგანდა და სათავეში ჩაუდგნენ კოლონიზატორთა წინააღმდეგ ალჟ. და უცხოელ მშრომელთა ერთობლივ ბრძოლას. აქტ. ანტიიმპერიალ. საქმიანობას ეწეოდნენ „ახალგაზრდა ალჟირელთა" ტრადიციებზე აღმოცენებული ეროვნ.-ბურჟ. ორგანიზაციები — „რჩეულ მუსლიმანთა ფედერაცია" (1927) და „ალჟირელ ულემათა (მუსლიმან თეოლოგთა) ასოციაცია" (1931), რ-ებიც მოითხოვდნენ ა-ის ეროვნ. თვითმყოფადობის დაცვასა და არაბულენოვანი კულტურის განვითარებას, კოლონ. ადმინისტრაციის ჩაურევლობას მუსლიმანური კულტურის საქმეებში. 1926 ალჟ. ემიგრანტებმა პარიზში ჩამოაყალიბეს პატრიოტული ორგანიზაცია— „ჩრდილოეთ აფრიკის ვარსკვლავი". 1936 საფრანგეთში სახალხო ფრონტის გამარჯვების გავლენით გაუქმდა „მკვიდრთა კოდექსის" ძირითადი სტატიები, ალჟირელებს მიენიჭათ ზოგიერთი დემოკრ. თავისუფლება, კერძოდ, პოლიტ. პარტიებსა და პროფკავშირებში შესვლის უფლება. 1936 შეიქმნა *ალჟირის კომუნისტური პარტია* (აკპ), „ჩრდ. აფრიკის ვარსკვლავის" ბაზაზე ჩამოყალიბდა ალჟირელი ხალხის პარტია (1937). მაგრამ II მსოფლიო ომის (1939—45) დაწყებისთანავე გაძლიერდა რეაქცია და 1939 სექტ. აღნიშნული პარტიები აიკრძალა. საფრ. კაპიტულაციის შემდეგ (1940 ივნ.) ა. ჰიტლერული გერმანიისა და ფაშისტური იტალიის სურსათისა და ნედლეულის წყაროდ იქცა. 1942 ნოემბ. ა. ინგლ.-ამერ. ჯარებმა დაიკავეს. მოკავშირეებთან ერთად იბრძოდა საფრ. ჯარი, რ-ლის მნიშვნელოვანი ნაწილი საფრ. აფრიკული კოლონიების, მ. შ. ა-ის მკვიდრთაგან შედგებოდა. 1943 ივნ. ა-ში შექმნილმა საფრანგეთის ეროვნ. განთავისუფლების კომიტეტმა (სეგკ) ალჟირელებს მდგომარეობის გაუმჯობესება აღუთქვა, მაგრამ დაპირება არ შეასრულა, უარყო ა-ის პოლიტ. ლიდერთა მიერ შემუშავებული „ალჟირელი ხალხის მანიფესტი" და „რეფორმების პროექტი", რ-ებიც მოითხოვდნენ ევროპელთა პრივილეგიების გაუქმებას, ალჟ. პატრიოტების დევნის შეწყვეტას, ქვეყნის მმართველობაში ალჟირელთა მონაწილეობასა და ომის დამთავრებისთანავე ა-ის დამფუძნებელი კრების მოწვევას. 1945 მაისში ფრანგი ხელისუფალნი სასტიკად გაუსწორდნენ ა-ის აღმ. ოლქებში დაწყებულ სტიქიურ ანტიკოლონ. აჯანყებას. 1947 ა-ს თავს მოახვიეს ე. წ. ორგანული სტატუტი, რ-იც ა-ში მთელ ძალაუფლებას ფაქტობრივად კვლავ საფრ. კოლონ. ადმინისტრაციას უტოვებდა, თუმცა ფორმალურად ცნობდა ალჟირელთა უფლებებს და მათ „საფრანგეთის მოქალაქეებად" აღიარებდა. ათასობით ალჟ. პატრიოტს აპატიმრებდნენ და აწამებდნენ. სასტიკად დევნიდნენ პატრ. ორგანიზაციებს. 1947 ა-ის მთიანეთში ჩამოყალიბდა გლეხთა პირველი პარტიზ. რაზმები, რ-თაც კავშირი დაამყარეს ქალაქელ პატრიოტებთან. 1954 მარტში პარტიზ. რაზმთა მეთაურებმა შექმნეს „ერთიანობისა და მოქმედების რევოლუციური კომიტეტი", რ-მაც მიზნად დაისახა რევ. მეშვეობით კოლონ. რეჟიმის დამხობა. 1954 ამ კომიტეტის რეორგანიზაციის შედეგად შეიქმნა *ეროვნული განთავისუფლების ფრონტი* (ეგფ).

**ეროვნულ-დემოკრატიული რევოლუცია და ქვეყნის განვითარება დამოუკიდებლობის მოპოვების შემდეგ.** 1954 წ. 1 ნოემბ. წინაღამეს ა-ის სამხრ.-აღმ. ოლქებში იფეთქა შეიარაღებულმა ანტიიმპერიალისტურმა აჯანყებამ ეგფ მეთაურობით (იხ. *ეროვნულ-დემოკრატიული რევოლუცია ალჟირში*). მიუხედავად ფრანგთა დამსჯელი ექსპედიციებისა, შეიარაღებულმა აჯანყებამ მთელი ა. მოიცვა, შეიქმნა ეროვნული განთავისუფლების არმია (ეგა). ბრძოლაში ჩაება გლეხობა, მუშათა კლასი, მოსწავლე ახალგაზრდობა და წვრილი ბურჟუაზია. 1955—56 ეგფ-ს შეუერთდა თითქმის ყველა პატრ. ორგანიზაცია, ეროვნ. ბურჟუაზია და ფეოდალთა ნაწილი. სახალხო აჯანყებამ აშკარად გამოხატული ეროვნ.-დემოკრ. რევოლუციის ხასიათი მიიღო. 1955 სექტ. ფრანგულმა ხელისუფლებამ აკრძალა ალჟირის კომუნისტური პარტია (აკპ), რ-მაც ბრძოლა არალეგალურად განაგრძო. 1956 ივლ. აკპ-ის შეიარაღებული ჯგუფები შეუერთდნენ ეგა-ს, თუმცა აკპ-მ შეინარჩუნა იდეოლოგიური და. ორგანიზაციული დამოუკიდებლობა.

1956 აგვისტოში ეგფ-ის კონგრესზე მიიღეს პროგრამა, რ-იც მოითხოვდა ა-ის დამოუკიდებლობას, აგრ. რეფორმის გატარებას, წარმოების ძირითად საშუალებათა ნაციონალიზაციას, ალჟირელთა და ევროპელთა თანასწორუფლებიანობას. არჩეულ იქნა ეგფ-ის უმაღლესი ორგანო ალჟირის რევოლუციის ეროვნული საბჭო (არეს), რ-მაც 1958 სექტ. ა. რესპუბლიკად გამოაცხადა. ჩამოყალიბდა ალჟირის რესპ. დროებითი მთავრობა (არდმ), რ-მაც ა-ის პრობლემის მშვიდობიანი მოლაპარაკებით გადაჭრის წინადადება წამოაყენა, მაგრამ საფრ. მთავრობის უარის გამო იძულებული გახდა განეგრძო საომარი მოქმედება. არდმ ცნო აზიისა და აფრ. მრავალმა სახელმწიფომ. 1960 ოქტ. სსრ კავშირმა ცნო არდმ დე-ფაქტო, ხოლო 1962 მარტში — დე-იურე.

ალჟირელი ხალხის შეუპოვარმა ბრძოლამ დაარწმუნა საფრ. მთავრობა ა-ის პრობლემის მშვიდობიანი გზით გადაჭრის აუცილებლობაში. საფრ. მთავრობის ამ რეალისტურ მისწრაფებას ა-ში მცხოვრებმა ულტრაკოლონიზატორებმა უპასუხეს შეიარაღებული ამბოხებით (1960 იანვ.), რ-საც მოგვიანებით (1961 აპრ.) ა-ის ფრანგ. არმიის პროფაშისტური ელემენტები შეუერთდნენ. რეაქციულ ამბოხებათა ჩახშობის შემდეგ შესაძლებე-



ქ. ალჟირი. საერთო ხედი.



დასახლება საჰარის უდაბნოში, ქ. უარგლუს მახლოლად.

ლი გახდა საფრ. მთავრობასა და არდმ-ს შორის მოლაპარაკება. საფრ. მთავრობა იძულებული იყო შეეწყვიტა 7-წლიანი კოლონ. ომი, რ-საც დიდი მსხვერპლი მოჰყვა (1,5 მლნ. დაღუპული, 2 მლნ. დაპატიმრებული, 9 ათ. გადამწვარი სოფელი). 1962 წ. 18 მარტს საფრ. მთავრობამ და არდმ-მ ხელი მოაწერეს *ევიანის შეთანხმებებს*, რ-თა ძალითაც შეწყდა საომარი მოქმედება. 1962 წ. 1 ივლ. რეფერენდუმის დროს ალჟირელთა 99% ხმა მისცა ა-ის დამოუკიდებლობას, რაც ცნო საფრ. მთავრობამ. მთელი ძალაუფლება ეგფ-ის ხელში გადავიდა.

1962 ივნ. ტრიპოლიში (ლიბია) არეს-ის სესიაზე მიიღეს ეგფ-ის ახალი პროგრამა, რ-ის მიზანი იყო აგრ. რეფორმის გატარება (პრინციპით: „მიწა მისია, ვინც მას ამუშავებს"), ბუნებრივი რესურსების, ტრანსპ. და ბანკების ნაციონალიზაცია, ადგილ. ბურჟ. შეზღუდვა, სოციალ. ქვეყნებთან კავშირის განმტკიცება და სხვ.; დამოუკიდებლობის პირველ თვეებშივე გაღრმავდა უთანხმოებანი ეგფ-ის რიგებში. გაითიშნენ მისი ლიდერები, რ-თა უმრავლესობა მხარს უჭერდა არდმ-ს და ილაშქრებდა ტრიპოლის პროგრამის წინააღმდეგ, უმცირესობა კი ემხრობოდა 1962 ივლ. ქ. თლემსენში შექმნილ ეგფ-ის პოლიტბიუროს, რ-იც რევოლუციის გაგრძელების მომხრე იყო. ეგა-ის ძირითადი ნაწილისა და მისი გენ. შტაბის უფროსის პოლკ. ჰ. *ბუმედიენის* მხარდაჭერით გაიმარჯვა ეგფ-ის პოლიტბიურომ. 1962 წ. 20 სექტ. ჩატარდა არჩევნები ეროვნ. დამფუძნებელი კრებისა, რ-მაც ა. სახალხო-დემოკრ. რესპუბლიკად გამოაცხადა. ა-ის რესპ. პირველმა მთავრობამ, რ-საც პოლიტბიუროს წევრი ა. ბენ ბელა ჩაუდგა სათავეში. მიზნად დასახა კოლონიალიზმისა და ომის მძიმე შედეგების ლიკვიდაცია და დამოუკიდებელი ა-ის მშენებლობა. განახლდა სახელმწ. აპარატი, რ-შიც ეგფ-ისა და ეგა-ის კადრები შევიდნენ. დაიწყო ომის დროს დანგრეული ეკონომიკის აღდგენა, განახლდა ბევრი საწარმოსა და ფერმის მუშაობა, რ-იც შეწყდა მათი მეპატრონეების — ევროპელი კოლონისტებისა და კაპიტალისტების გაქცევასთან დაკავშირებით. საწარმოებსა და ფერმებში მუშებისა და გლეხების ინიციატივით შეიქმნა თვითმმართველობის კომიტეტები, რ-თა მოქმედება 1962 ოქტ.-ნოემბ. დეკრეტებით დაკანონდა. 1963 მარტში თვითმმართველობის კომიტეტებს გადაეცა მეპატრონეთა მიერ მიტოვებული საკუთრება, მოხდა ევროპელი კოლონისტების მამულებისა და ფერმების ნაციონალიზაცია, რის შედეგად 1963 შემოდგომაზე თვითმმართველობის კომიტეტების ხელში აღმოჩნდა 2,7 მლნ. ჰა საუკეთესო მიწა, ათასზე მეტი სამრეწვ., სავაჭრო და სხვ. საწარმო. 1963 ოქტ. მოიწვიეს თვითმმართველი სექტორის

ალჟირი



გლეხთა I ყრილობა, 1964 მარტში — მრეწვ. თვითმმართველი სექტორის მუშათა I ყრილობა. 1963 აგვ. დამფუძნებელმა კრებამ მოიწონა კონსტიტუცია, რ-მაც სახელმწიფოს მიზნად სოციალიზმის მშენებლობა აღიარა, დააწესა საპრეზიდენტო რეჟიმი, ერთპარტიული სისტემა და ეგფ-ის მიერ კანდიდატების დანიშვნა სახელმწიფოს ყველა არჩევითს თანამდებობაზე. 1963 წ. 8 სექტ. რეფერენდუმით კონსტიტუცია დამტკიცდა და პრეზიდენტად ბენ ბელა აირჩიეს. მთავრობისა და პოლიტბიუროს პოლიტიკის წინააღმდეგ შეიქმნა ოპოზიცია, მას მხარი დაუჭირა ბურჟუაზიასთან დაკავშირებულმა და დას. სახელმწიფოების ორიენტაციის მომხრე ეგფ-ის რამდენიმე ყოფილმა ლიდერმა. 1964—65 რეაქციამ ამაოდ სცადა შეიარაღებული ამბოხების საშუალებით რესპ. მთავრობის დამხობა. 1964 აპრ. მოწვეულმა ეგფ-ის პარტიის დამფუძნებელმა ყრილობამ მიიღო ახალი საპროგრამო დოკუმენტი — ალჟირის ქარტია, რ-მაც „ეროვნული-სახალხო რევოლუციის სოციალისტურ რევოლუციაში გადაზრდის“ ძირითად ფორმად თვითმმართველობა აღიარა. გამოცხადდა, რომ დაქირავებული შრომის ექსპლუატაცია დაუშვებელი იყო ეგფ-ის წევრისათვის. 1964 ივნ. აკპ-მ მიიღო გადაწყვეტილება მისი წევრების ეგფ-ში შესვლის შესახებ. (1965 ალჟირელმა კომუნისტებმა შექმნეს პარტია, რ-საც 1968 ალჟირის სოციალისტური ავანგარდის პარტია ეწოდა).

აგრ. რეფორმის გატარების გაჭიანურებამ, დიდმა უმუშევრობამ, ბენ ბელას სოციალ. ლოზუნგების განსახორციელებლად რეალური შესაძლებლობის უქონლობამ და მათი განხორციელებისათვის საჭირო ღონისძიებების უკმარისობამ ფართო მასების უკმაყოფილება გამოიწვია. 1965 წ. 19 ივნ. არმიამ გადააყენა ბენ ბელა; ძალაუფლება გადაეცა რევ. საბჭოს და მის მეთაურს, თავდაცვის მინისტრს ჰ. ბუმედიენს. რევ. საბჭომ განაცხადა, რომ იგი იხელმძღვანელებდა „ალჟირის ქარტიით დადასტურებული ტრიპოლის პროგრამის დებულებებით.“ ამასთან დაკავშირებით, 1966 მაისში მოხდა სადაზღვევო კომპანიებისა და შახტების ნაციონალიზაცია. 1967 ზაფხულში სახელმწიფო კონტროლს დაექვემდებარა ნავთობის ამერ. ტრესტების საკუთრება. 1968 მაის-ივლისში მოახდინეს ა-ში მოქმედი 11 ფრანგ. ბანკის (სულ იყო 12), 74 ფრანგ. და სხვ. უცხოური კომპანიების ნაციონალიზაცია. 1967 თებ. ჩატარდა კომუნების სახალხო კრებების არჩევნები, ხოლო 1969 მაისში — დეპარტამენტების სახალხო კრებებისა, რ-ნიც აკონტროლებენ ადგილ. ადმინისტრაციას, კოოპერატივებსა და 1965-იდან რეორგანიზებულ თვითმმართველ მეურნეობებსა და საწარმოებს.

ა. *არაბულ სახელმწიფოთა ლიგისა* და *აფრიკის ერთობის ორგანიზაციის* წევრია. მისი მთავრობა გმობს იმპერიალიზმისა და ნეოკოლონიალიზმის ყოველგვარ გამოვლინებას და ესწრაფვის სსრკ და სოციალ. ქვეყნებთან კავშირ-ურთიერთობისა და მეგობრობის განმტკიცებას. 1963 დეკ. სსრ კავშირმა და ა-მა ხელი მოაწერეს შეთანხმებას ეკონ. და ტექ. თანამშრომლობის შესახებ. სსრკ დახმარებას უწევს ა-ს სახალხო მეურნ. აღდგენასა და განვითარებაში, გეოლ.-დაზვერვითი სამუშაოების ჩატარებასა და კადრების მომზადებაში. 1964 მაისში ხელმოწერილი შეთანხმების საფუძველზე სსრკ დაეხმარა ა-ს ქ. ანაბის მეტალ. ქ-ნის აშენებაში, მისცა ახალი გრძელვადიანი კრედიტი (115 მლნ. მან.). ა-ს მჭიდრო ეკონ. ურთიერთობა აქვს ბულგარეთთან, პოლონეთთან, რუმინეთთან და სხვა სოციალ. ქვეყნებთან. ა. ყოველმხრივ დახმარებას უწევდა ეგვ. არაბთა რესპუბლიკას, სირიასა და იორდანიას ისრაელის წინააღმდეგ ომში (1967 ივნ.); მხარს უჭერდა ანგოლის, მოზამბიკისა და სამხრ. აფრ. ხალხების ეროვნ.-განმათ. ბრძოლას, მატერიალურად ეხმარებოდა ამ ქვეყნების პატრიოტებს. ა. მოითხოვს, რომ ხმელთაშუა ზღვა მშვიდობის ზონად გადაიქცეს. 1969 ივლ. ა-ში ჩატარდა სრულიად აფრ. კულტურის პირველი, ხოლო 1973 აგვ. მეორე ფესტივალი, რ-შიც მონაწილეობდნენ აფრ. 30-ზე მეტი ქვეყნის კულტურის მოღვაწენი. 1973 სექტ. ა-ში ჩატარდა მიუმხრობელი სახელმწიფოებისა და მთავრობათა მეთაურების IV კონფერენცია.

*ლიტ.*: Всемирная история, т. 3, М., 1957, гл. 34, § 4; т. 4, 1958, гл. 24; т. 6, 1959, гл. 29; т. 7, 1960, гл. 13, §§ 1, 3; т. 8, 1961, гл. 14, § 7; т. 9, 1962, гл. 23, § 6; т. 10, 1965, гл. 7, § 2, гл. 17, § 1; Жансон К., Жансон Ф., Алжир вне закона, пер. с франц., М., 1957; Жюльен Ш.-А., История Северной Африки, пер. с франц., т. 1—2, М., 1961; Ланда Р. Г., Алжир сбрасывает оковы, М., 1961; მისივე, Национально-освободительное движение в Алжире (1939—1962 гг.), М., 1962; Луцкий В. Б., Новая история арабских стран, М., 1966; Новейшая история арабских стран. 1917—1968, М., 1968; Новейшая история Африки, М., 1968; Потемкин Ю., Алжирский народ в борьбе за независимость, М., 1962; Эгрето М., Алжирская нация существует, [пер. с франц.], М., 1958; Favrod Ch.-H., La révolution algérienne, P., 1959; Nouschi A., La naissance du nationalisme algérien, [P., 1962].

### VI. პოლიტიკური პარტიები, პროფკავშირები და სხვა საზოგადოებრივი ორგანიზაციები.

ეროვნული განთავისუფლების ფრონტი — ეგფ (ფრანგ. Front de la Libération Nationale—FLN), მმართველი პარტია (კანონით ერთადერთი), შეიქმნა 1954. ალჟირის მშრომელთა საყოველთაო კავშირი — ამსკ (ფრანგ. Union Générale des Travailleurs Algériens — UGTA), შეიქმნა 1956. შედის სრულიად აფრ. პროფკავშირების გაერთიანებაში და არაბ. პროფკავშირების საერთაშ. კონფედერაციაში. ეგფ-ის ახალგაზრდული ორგანიზაცია, შეიქმნა 1963. ალჟირის სტუდენტების ეროვნული კავშირი, დაარსდა 1955. ალჟირელი ქალების ეროვნული კავშირი, შეიქმნა 1963.

### VII. ეკონომიკურ-გეოგრაფიული ნარკვევი.

**ეკონომიკის ზოგადი დახასიათება.** ა. აგრარული ქვეყანაა. მრეწველობიდან განვითარებულია სამთომოპოვებითი დარგი. აფრ. ქვეყნებს შორის ა. I ადგილზეა ბუნებრივი აირის მოპოვებით, ყურძნის მოსავლითა და ღვინის წარმოებით; II-III — ნავთობის მოპოვებით, ხორბლის, ქერისა და ზეითუნის ზეთის წარმოებით და III — ციტრუსების მოსავლით.

ფრანგ კოლონიზატორთა ხანგრძლივმა ბატონობამ თავისი კვალი დააჩნია ა-ის ეკონომიკას. ენერგეტიკაში, სამთომოპოვებით მრეწველობაში, ტრანსპორტში, სასაქონლო მიწათმოქმედებისა და დამუშავებითი მრეწვ. ზოგიერთ დარგში ბატონობდა ევრ. კაპიტალი. ევრ. კოლონისტთა 22 ათ. მეურნეობას ეკავა მთელი დამუშავებული მიწის 27% და იძლეოდა ა-ის სას.-სამ. პროდუქციის 2/3-ს, ხოლო ალჟირელთა 631 ათ. მეურნეობა — დანარჩენ 1/3-ს. დამოუკიდებლობის მოპოვების შემდეგ მოხდა უცხოელთა მიწის საკუთრების ექსპროპრიაცია, სამრეწვ. და სავაჭრო საწარმოთა და ტრანსპ. ძირითად სახეობათა ნაციონალიზაცია. შეიქმნა და განმტკიცდა ეროვნ. ეკონომიკა. ამჟამად უცხოეთის კაპიტალის (უმთავრესად საფრანგეთის) ხელშია ნავთობისა და აირის მოპოვების ნაწილი და დამუშავებითი მრეწვ. ზოგიერთი დარგი. 1963—66 განხორციელდა საფინანსო-საბანკო სისტემის რეორგანიზაცია; მიღებულია ეროვნ. ეკონომიკის განვითარების პირველი შვიდწლიანი გეგმა, რ-იც მოიცავს 2 პერიოდს: 1967—69 და 1970—73 წწ.



ქ. სკიკდა. 1955 წლის 20 აგვისტოს სახელობის ხეივანი. დაერქვა კოლონიზატორთა წინააღმდეგ ალჟირელი ხალხის მასობრივი გამოსვლის დღის აღსანიშნავად.

**სოფლის მეურნეობაში** მოსახლ. ძირითადი ნაწილია დასაქმებული. იგი იძლევა საერთო ეროვნ. პროდუქტის 16,5%-ს (1969). სას.-სამ. მიწებს (ტყის სავარგულების ჩათვლით) 44,2 მლნ. ჰა, ე. ი. ა-ის მთელი ტერიტ. დაახლ. 1/5 უკავია. აქედან მუშავდება 7—10 მლნ. ჰა. 1963 მიწის დეკრეტის მიღების შემდეგ მიწის ფონდის მნიშვნელოვანი ნაწილი კოლექტიურ მეურნეობებს გადაეცა, მაგრამ აგრ. პრობლემა ჯერ კიდევ არ არის საბოლოოდ გადაწყვეტილი. მთელი სას.-სამ. პროდუქციის 3/4-ს მიწათმოქმედება იძლევა. გაბატონებულია ურწყავი მიწათმოქმედება. სარწყავი მიწების ფართობი 250—300 ათ. ჰა-ს არ აღემატება. 1967 ა-ში მოქმედებდა 20 დიდი კაშხალი. ნათესი ფართობის 4/5-ზე მეტი მარცვლეულ კულტურებს უკავია, განსაკუთრებით სიდი-ბელ-აბესის, სერსუსა და სეტიფის ვაკეებზე. ძირითადი სას.-სამ. კულტურების მოსავლის შესახებ. იხ. ცხრილი 2.

ცხრ. 2. — ძირითადი სას.-სამ. კულტურების მოსავალი

| კულტურა | მოსავალი (ათ. ტ) | | |
|---|---|---|---|
| | 1952—56[1] | 1964 | 1973 |
| ხორბალი . . . | 1305 | 1162 | 1100 |
| ქერი . . . . . | 883 | 277 | 450 |
| ყურძენი . . . | 2131 | 1349 | 888[2] |
| ციტრუსები . . | 314 | 463 | 401 |
| ზეთისხილი . . | 179 | 174 | 160 |
| ფინიკი . . . . | 89 | 110 | 1102 |

[1] საშ. წლიწადში.
[2] 1966.

განსაზოგადოებული სექტორის მეურნეობები ხორბლის, ქერისა და შვრიის მთელი მოსავლის დაახლ. 1/3-ს იძლევა; სიმინდისა, სორგოსა და ბრინჯისას — 2/3-ს. მნიშვნელოვანი სასაქონლო კულ-



ხიდი სიდი-მსიდი რუმელის ხეობაზე ქ. კონსტანტინაში

ც ხ რ. 3. — მ რ ე წ ვ ე ლ ო ბ ი ს პ რ ო დ უ ქ ც ი ი ს ძ ი რ ი თ ა დ ს ა ხ ე ო ბ ა თ ა წ ა რ მ ო ე ბ ა

| პროდუქციის სახეობანი | 1958 | 1962 | 1966 | 1970 |
|---|---|---|---|---|
| ქვანახშირი (ათ. ტ) | 153 | 53 | 45 | 0,4[1] |
| ნავთობი (მლნ. ტ) | 0,4 | 20,5 | 33,3 | 48,2 |
| ბუნებრივი აირი (მლნ. მ$^3$) | — | 353 | 2046 | 4200 |
| ელექტროენერგია (მლნ. კვტ. სთ) | 1123 | 1156 | 1119 | 1700 |
| რკინის მადანი[2] (ათ. ტ) | 1204 | 1072 | 916 | 2800 |
| ტყვიის კონცენტრატი[2] (ათ. ტ) | 10 | 9,0 | 4,9 | 6,5 |
| თუთიის კონცენტრატი[2] (ათ. ტ) | 33 | 42 | 13,1 | 17,3 |
| ფოსფორიტები (ათ. ტ) | 561 | 390 | 80,0 | 500 |
| ცემენტი (ათ. ტ) | 842 | 872 | 657 | 950 |
| ავტომანქანები (ათ. ც.)[3] | — | 3,3 | 8,3 | 15,8 |
| მ. შ. სატვირთო (ათ. ც.) | — | 1,2 | 3,3 | 8,7 |

[1] 1968. [2] ლითონის შემცველობის მიხედვით. [3] აწყობა.

ტურაა ვაზი. მევენახეობას მისდევენ ორანის (მთელი ფართ. 1/2-ზე მეტი), აინ-თემუშენთის, სიდი-ბელ-აბესის, მოსთაღანემის, მასკარისა და თლემსენის რ-ნებში. მევენახეობა მეღვინეობის მიმართულებისაა (1963—67 ღვინის წარმოებამ საშ. წელიწადში 10,1 მლნ. ჰლ შეადგინა; IV ადგილი მსოფლიოში). 50-იან წწ-ში მევენახეობა-მეღვინეობა იძლეოდა ა-ის საერთო პროდუქციის დაახლ. 1/3-სა და ექსპორტის 1/2-ს (ღირებულებით). ღვინის დიდი ნაწილი საფრანგეთში გაჰქონდათ. 1962 შემდეგ საფრანგეთმა შეამცირა ღვინის შესყიდვა, რამაც უარყოფითი გავლენა მოახდინა ა-ის მევენახეობაზე. გავრცელებულია ციტრუსოვანი კულტურები — მანდარინი, ლიმონი, განსაკუთრებით ფორთოხალი (მითიჯის ვაკეზე, მდ. შელიფის ხეობაში). ხარობს ზეთისხილი (კაბილიაში), ლეღვი და სხვ. ა-ის საჰარის ოაზისებში გავრცელებულია ფინიკის პალმა. სანაპიროზე, დიდი ქალაქების მახლობლად, მოჰყავთ საადრეო ბოსტნეული, რ-იც საფრანგეთსა და ევრ. სხვა ქვეყნებში იგზავნება. განსაზოგადოებული სექტორი იძლევა ციტრუსების მთელი მოსავლის 92%-ს, ზეთისხილის 34%-ს, ფინიკის 8%-ს და ბოსტნეულის 45%-ს. ტექ. კულტურებიდან მოჰყავთ თამბაქო (ძირითადად მითიჯის ვაკეზე და კაბილიაში), ბამბა, შაქრის ჭარხალი.

სოფ. მეურნეობის მეორე მნიშვნელოვანი დარგია ექსტენსიური მეცხოველეობა, რ-იც მთელი სას.-სამ. პროდუქციის დაახლ. 1/4-ს იძლევა. მთიან ადგილებში მისდევენ მომთაბარე მეცხოველეობას, დიდი ქალაქების მიდამოებში — სარძევე მესაქონლეობას. 1972 ა-ში იყო (ათ. სული): ცხვარი და თხა — 10500, მსხვ. რქ. საქონელი — 950.

განვითარებულია სატყეო მეურნეობა. ტყე და ბუჩქნარი (საერთო ფართ. 3 მლნ. ჰა) შემორჩენილია თელ-ატლასის მთებში. განსაკუთრებით დიდი ეკონ. მნიშვნელობა აქვს კორპის მუხას. კორპის ნედლეულის დამზადებით ა. III ადგილზეა მსოფლიოში (წელიწადში საშ. 300—600 ათ. ც.), ნახევარუდაბნოს რ-ნებში (ტიარეტის, საიდის, მედეის ვილაიები) მოჰყავთ ბალახი ალფა, რისგანაც ამზადებენ ქაღალდს, ცელულოზას, თოკს, ჭილოფს და სხვ.; ალფის ნედლეულით (90—100 ათ. ტ ყოველწლიურად) ა. I ადგილზეა მსოფლიოში.

პუანტ-პესკადის ცემენტის ქარხანა ქ. ალჟირის მახლობლად.



სანაპირო წყლებში მისდევენ თევზჭერას (სარდინი, ქაშაყი, ანჩოუსი). თევზსაჭერი ნავსადგურებია: ბენი-საფი, ორანი, ტენესი, შერშელი და სხვ.

**მრეწველობაში** წამყვანია სახელმწ. სექტორი, რ-საც 1962-იდან გადაეცა ნაციონალიზებული სამრეწვ. კომპანიები და ცალკეული მსხვილი საწარმოები. მრეწველობის პროდუქციის ძირითად სახეობათა წარმოების შესახებ იხ. ცხრ. 3.

ა-ის საერთო სამრეწვ. პროდუქციის 1/3-ზე მეტს იძლევა სამთომოპოვებითი მრეწვ. და ენერგეტიკა. II მსოფლიო ომის შემდეგ ა-ის საჰარის ჩრდ. და აღმ. რ-ნებში აღმოაჩინეს ნავთობის მსოფლიო მნიშვნელობის საბადოები (ნავთობის მარაგი დაახლ. 6 მლრდ. ტ,1973, აირისა—დაახლ. 3000 მლრდ. მ$^3$, 1972 ). მნიშვნელოვანია ჰასიმესაუდის, ელ-აგრების და სხვ. საბადოები. 1971-მდე ნავთობის მოპოვებას (80%-ზე მეტი) აწარმოებდა საფრ. ორი და საფრ. — ალჟ. ერთი კომპანია. ამჟამად ნავთობ-აირის რესურსების ათვისებასა და გამოყენებაში წამყვანია ა-ის სახელმწ. კომპანია „სონატრკი“. მის ხელშია ნავთობის მთელი მოპოვების დაახლ. 4/5 და ქვეყანაში ნავთობპროდუქტების განაწილება მთლიანად. ნავთობი მილსადენებით გადაეცემა ხმელთაშუა ზღვის ნავსადგურებს, აქედან კი საფრანგეთში გააქვთ. ნავთობსახდელი ქ-ნებია ქ-ებში ალჟირსა და ელ-ჰარაშში.

ბუნებრივი აირი მოიპოვება ჰასი-რმელის (იძლევა აირის მთელი მოპოვების დაახლ. 9/10), ინ-ამენასის და ჰასი-მესაუდის საბადოებში. აირის ნაწილს ა. იყენებს, ნაწილს — ინგლისი და საფრანგეთი. ქ-ებში არზევსა (ორანის მახლობლად) და სკიკდაში აშენდა თხევადი აირის ქ-ნები. ქვანახშირი მოიპოვება კენადსასთან. ენერგორესურსები ნაკლებადაა გამოყენებული.

მაღალხარისხოვანი რკინის მადანი მოიპოვება ქვეყნის რამდენიმე რ-ნში. ყველაზე დიდი საბადოა უენზა (ჩრდ.-აღმ. ა.), რ-იც მთელი მოპოვების 50%-ზე მეტს იძლევა; მნიშვნელოვანია ბუ-კადრის საბადოც. აღმოჩენილია რკინის მადნის დიდი საბადო თინდუფის მახლობლად (გარა-ჯებილეტი). ტყვია-თუთიის მოპოვება წარმოებს ჩრდ. ა-ში (უედ-ზუნდერი, უედ-აბედი, სიდი-კამბერი), სპილენძის მადნისა — ქ. ანაბის მახლობლად, ფოსფორიტებისა — ჯებელ-ონკში. ჩრდ. ა-ში აღმოჩენილია ვერცხლისწყლის, სამხრ-ში — ურანის დიდი საბადოები.

დამუშავებითი მრეწვ. დარგებიდან განვითარებულია კვების (მთელი დამუშავებითი მრეწვ. პროდუქციის დაახლ. 1/2), საფეიქრო, სამკერვალო, ლითონდასამუშ., ნავთობგადასამუშ., ქიმ., ტყავფეხსაცმლის, ცემენტის მრეწველობა. ჩრდ. ა-ის თითქმის ყველა ქალაქშია სპირტსახდელი და საკონსერვო ქ-ნები, თამბაქოს ფ-კები, საფქვავი და ზეითუნის ზეთის დამამზადებელი საწარმოები. საფეიქრო (ხალიჩების კუსტ. წარმოების ჩათვლით) და სამკერვალო მრეწვ. ცენტრებია ქ-ები ალჟირი, ორანი, ანაბა და თლემსენი. ბევრგანაა კორპის მუხის მერქნისა და ალფის დასამუშ. საწარმოები. ლითონდასამუშავებელი, ვაგონსამშენებლო, ავტოსააწყობო და მილსაგლინავი ქ-ნებია ქ. ალჟირში, ტრაქტორსააწყობო ქ-ნა — ქ. ელ-ჰარაშში. ქიმ. მრეწვ. (სუპერფოსფატის, გოგირდმჟავას, ცელულოზის წარმოება) ცენტრებია ალჟირი, ორანი და ანაბა. ხელოვნური სასუქებისა და ამიაკის ქ-ნა არის ქ. არზევში; 1971 ქ. ალჟირის მახლობლად აშენდა დიდი ფარმაცევტული ქ-ნა (ქვეყანაში პირველი). ცემენტის ქ-ნებია ალჟირსა და ორანში. ვითარდება შავი მეტალურგია. სსრ კავშირისა და სხვა ქვეყნების დახმარებით ქ. ანაბაში შენდება (1972) მძლავრი მეტალ. ქ-ნა. ეროვნ. მრეწვ. შექმნაში ა-ს დიდ ეკონ. და სამეცნ.-ტექ. დახმარებას უწევს სსრ კავშირი.

**ტრანსპორტი.** დიდ როლს ასრულებს რკინიგზა, რ-ის საერთო სიგრძეა 3,9 ათ. კმ (1970). ხმელთაშუა ზღვის სანაპიროს გასწვრივ მიემართება ძირითადი მაგისტრალი, რ-ის განშტოებებია გაყვანილი ჩრდ-ით — ნავსადგურებისაკენ და სამხრ-ით — ქვეყნის სიღრმეში (ბეშარამდე, ჯელფამდე და თუგურთიმდე). საავტ. გზის სიგრძეა 19 ათ. კმ (1970), სანაპიროს მიჰყვება მთავარი ავტომაგისტრალიც, საიდანაც ჩრდ. და სამხრ. მიმართულებით გადის ავტოგზატკეცილები. 1962 შემდეგ გაიყვანეს გზატკეცილები: ადრარ — ბეშარი (720 კმ), ბეშარ — თინდუფი (900 კმ), ინ-ამენას — გადამესი. 1971 დაიწყო ტრანს-საჰარის ავტომაგისტრალის (სიგრძე ა-ში 1910 კმ) მშენებლობა. 1969 ა-ში იყო 121 ათ. მსუბუქი და 70,6 ათ. სატვირთო ავტომანქანა.

განვითარებულია მილსადენი ტრანსპორტი. ნავთობსადენების საერთო სიგრძეა დაახლ. 3,5 ათ. კმ, აირსადენებისა—2,4 ათ. მსხვილი ნავთობსადენებია: ინ-ამენას—სეხირა (ტუნისი), ჰასი-მესაუდ — ბეჯაია და ჰასი-მესაუდ — არზევი, ბენი-მანსურ — ალჟირი და მესდარ—სკიკდა. მძლავრი აირსადენებია: ჰასი-რმელ-არზევი და ჰასი-რმელ — სკიკდა.

საზღვ. ტრანსპ. უზრუნველყოფს თითქმის ყველა საგარეო-სავაჭრო გადაზიდვას. 1971 მწყობრში ჩადგა ა-ის სატანკერო ფლოტის პირველი ტანკერი (გათვალისწინებულია 50 ათ. ტ ნავთობის გადასაზიდად), რ-იც სსრკ-ში აშენდა. მთავარი ნავსადგურებია: ბეჯაია, არზევი, ალჟირი, ანაბა და ორანი.

ა-ში 65 აეროდრომია, მ. შ. 20 სამოქალაქო. საერთაშ. მნიშვნელობის აეროპორტებია ქ-ების — ალჟირის, ანაბისა და ორანის მახლობლად.

**საგარეო ეკონომიკური კავშირი.** 1973 ა-ის ექსპორტმა შეადგინა 76,5 მლრდ. დინარი, იმპორტმა — 9 მლრდ. ექსპორტის ძირითადი საგნებია: ნავთობი და სხვ. საწვავი (ექსპორტის ღირებულების 84%), ღვინო, ხილი, ბოსტნეული, რკინის მადანი, თამბაქო, ქაღალდი და სხვ., იმპორტისა — სამრეწვ. მოწყობილობა, სატრანსპ. საშუალებანი, საფეიქრო ნაწარმი, მარცვლეული, შაქარი, ხორცი, რძე, ყავა, ჩაი და სხვ.; 1962-მდე ა-ის საგარეო-სავაჭრო ბრუნვის 90% მოდიოდა საფრანგეთზე, ინგლისზე, გფრ-ზე, იტალიაზე, მაროკოსა და ტუნისზე, აქედან 80%—საფრანგეთზე. დამოუკიდებლობის მოპოვების შემდეგ ა-მა ეკონ. ურთიერთთანამშრომლობა დაამყარა სსრ კავშირთან, ჩინეთთან, იუგოსლავიასთან, ბულგარეთთან, ეგვიპტესთან, აშშ-თან და სხვ. ქვეყნებთან.

*ლიტ.*: Горнунг М. Б., Алжирия, М., 1958; Капо—Рей Р., Французская Сахара, [пер. с франц.], М., 1958; Уткин Г. Н., Алжир (экономическая карта. Масштаб 1 : 3 500 000), 2 изд., М., 1965; Despois J., Raynal R., Géographie de l' Afrique du Nord-Ouest, P., 1967; Essais sur l' économie de l' Algérie nouvelle, P., 1965; Industrialisation au Maghreb, P., 1963.

## VIII. შეიარაღებული ძალები

ა-ის შეიარაღებულ ძალებში შედის ეროვნ. სახალხო არმია და სამხ. ჟანდარმერია. უმაღლესი სამხ. მმართველობის

ორგანოებია თავდაცვის სამინისტრო და გენ. შტაბი. შეიარაღებულ ძალთა უმაღლესი მთავარსარდალია რევ. საბჭოს თავრე. ეროვნ. სახალხო არმია შედგება სახმელეთო ჯარებისაგან, სამხ.-საჰაერო და სამხ.-საზღვაო ძალებისაგან. 1966 შეიარაღებულ ძალებში 65 ათ. კაცი იყო, აქედან სახმელეთო ჯარებში — 54 ათ., სამხ.-საჰაერო ძალებში 2,5 ათ., სამხ.-საზღვ. ძალებში—დაახლ. 1,5 ათ. და სამხ. ჟანდარმერიაში 7 ათ. სახმელეთო ჯარების შემადგენლობაში შედიოდა 3 ბრიგადა, 40-მდე ცალკე ქვეითი ბატალიონი, 5-მდე საშ. ტანკების ბატალიონი, 13-მდე საარტ. დივიზიონი, მ. შ. 2—3 თვითმავალი არტილ. დივიზიონი, რამდენიმე საზენიტო დივიზიონი, აგრეთვე კავშირგაბმულობის, საინჟინრო ჯარების, ზურგისა და ტექ. უზრუნველყოფის ნაწილები და ქვეგანაყოფები. სამხ.-საჰაერო ძალებს ჰქონდა 150-მდე გამანადგურებელი, ბომბდამშენი და სამხ.-სატრანსპ. თვითმფრინავი, სამხ.-საზღვ. ძალებს — რამდენიმე სატორპედო კატერი და ტრალერი.

ა-ის ტერიტ. სამხ.-ადმინისტრაციულად იყოფა 5 სამხ. ოლქად, რ-თა ცენტრებია ბლიდა, ორანი, ბეშარი, უარგლა და კონსტანტინი.

## IX. სამედიცინო-სანიტარული მდგომარეობა და ჯანმრთელობის დაცვა. სავეტერინარო საქმე.

**სამედიცინო-სანიტარული მდგომარეობა და ჯანმრთელობის დაცვა.** ა-ში 1967 შობადობა 1000 მცხ-ზე 42,7 უდრიდა, სიკვდილიანობა — 9,4, ბავშვთა სიკვდილიანობა 1000 ცოცხლად შობილზე — 86,3. სიცოცხლის საშ. ხანგრძლივობა 50 წელია (1967). ჭარბობს ინფექციური სნეულებანი. გავრცელებულია საჭმლის მომნელებელი სისტემისა და გაციებით გამოწვეული დაავადებანი. ხშირია ნაწლავთა ინფექციები, ტუბერკულოზი, ვენერული დაავადებანი, ტრაქომა. აღინიშნება მუცლის ტიფი და სალმონელოზები; გვხვდება მალარიის ნარჩენი კერები, შარდსასქესო შისტოსომატოზის და ანკილოსტომიდოზის ინტენს. კერები, ცხელება-Q, ექინოკოკოზი, ტენიარინქოზი, ჯილეხი, პარტახტიანი ტიფისა და ანკილოსტომიდოზის მუდმივი კერები, ენდემური ჩიყვი, ჰიპოვიტამინოზი და სხვ. ხშირია ბავშვთა ინფექციებით გამოწვეული სიკვდილიანობა.

ჯანდაცვას ყოველწლიურად სახელმწ. ბიუჯეტის 10% ხმარდება. მოსახლ. 60% სარგებლობს უფასო სამედ. მომსახურებით. ა-ში 1965 იყო 146 სახელმწ. საავადმყოფო (42,7 ათ. საწოლი) და ღრმა მოხუცთა თავშესაფრები (3251 საწოლი). 1965 წ. 1000 კაცზე მოდიოდა 3,9 საწოლი. მოსახლეობას საავადმყოფოს გარეშე დახმარებას უწევდა საავადმყოფოებთან არსებული 159 განყ-ბა, 178 ჯანდაცვის ცენტრი, 977 დისპანსერი (მ. შ. 27 ტუბერკულოზური, 9 ვენერული, 7 ტრაქომის საწინააღმდეგო) და 13 მოძრავი რაზმი. 1966 ა-ში იყო 1421 ექიმი (აქედან 1106 იმყოფებოდა სახელმწ. სამსახურში), 127 სტომატოლოგი, 186 ფარმაცევტი, 1800 საშ. და 2200-ზე მეტი უმცროსი სამედ. პერსონალი. ექიმებს ამზადებს ალჟირის უნ-ტის მედ. და ფარმაკ. ფაკ-ტი, აგრეთვე უნ-ტის ფილიალების სამედ. ფაკ-ტები ორანსა და კონსტანტინში.

**სავეტერინარო საქმე.** სას.-სამ. ცხოველებში ჭარბობს ინფექციური და ინვაზიური დაავადებანი. გავრცელებულია ხმელთაშუაზღვისპირეთის თეილერიოზი, ცხვრის, თხისა და აქლემის ჰელმინთოზები, ცხვრის ემფიზემატოზური კარბუნკული, ცხენის აფრ. ჭირი, ცოფი (გადააქვთ ტურებს და მღრღნელებს), ჯილეხი, ფასციოლოზი, ექინოკოკოზი და სხვ.; მუდმივადაა ბრუცელოზი.

## X. განათლება, სამეცნიერო და კულტურულ-საგანმანათლებლო დაწესებულებანი

XX ს. 50-იანი წწ. დამდეგისათვის ა-ის მოსახლ. მხოლოდ 20%-მდე იყო წერა-კითხვის მცოდნე. დამოუკიდებლობის მოპოვების (1962) შემდეგ სახალხო-დემოკრატიულმა მთავრობამ დაწყ. განათლება სავალდებულოდ გამოაცხადა (1963). სასწ. დაწესებულებათა დიდი ნაწილი სახელმწიფოს ხელშია, ნაწილი — კერძოა. დაწყ. სკოლაში გოგონები და ბიჭები ერთად სწავლობენ, საშ. სკოლაში— ცალ-ცალკე.

ბავშვები სწავლას იწყებენ 6 წლის ასაკიდან 6-წლიან დაწყ. სკოლაში (1966/67 სასწ. წ. სწავლობდა 1359 ათ-ზე მეტი მოსწ.); სწავლება მიმდინარეობს ფრანგ. და არაბ. ენებზე. საშ. სკოლის ბადალია ლიცეუმები (სრული საშ. სკოლა, სწავლების ხანგრძლივობა 7 წელი) და ზოგადსაგანმან. კოლეჯები (არასრული საშ. სკოლა, სწავლების ხანგრძლივობა 4 წელი). საშ. სკოლებში 1966/67 სასწ. წ. სწავლობდა 97 ათ-მდე მოსწავლე. პროფ-ტექ. განათლებას მოსწავლეები სპეც. კოლეჯებში ან ლიცეუმების ტექ. განყ-ბებში იღებენ (1966/67 სასწ. წ. სწავლობდა 35 ათ. მოსწ.). დაწყ. სკოლებისა და კოლეჯების მომავალი მასწავლებლები სწავლობენ ნორმალურ სკოლებში (1966/67 სასწ. წ. აქ 4 ათ. კაცი სწავლობდა).

უმაღლესი სასწავლებლებია: ალჟირის უნ-ტი (1879, რეორგანიზებულია 1909), რ-საც ფილიალები და სამეცნ. ცენტრები კონსტანტინსა და ორანში აქვს; ეროვნ. პოლიტექ. სკოლა (ქ. ალჟირი, 1925), უმაღლესი კომერც. სკოლა; ეროვნ. სას.-სამ. ინ-ტი და სხვ.

სსრ კავშირის დახმარებით ქ. ანაბაში დაარსდა ინ-ტი და ტექნიკუმი, სადაც სწავლობენ სამთამადნო მრეწვ. და მძიმე ინდუსტრიის სხვა დარგების მომავალი სპეციალისტები; დაარსდა აგრეთვე ნავთობისა და აირის ინ-ტი და ტექნიკუმი, საფეიქრო ტექნიკუმი ქ. ბუმერდესში, უმაღლესი სავეტერინარო სკოლა — ელ-ჰარაშში. 1966—67 სასწ. წ. უმაღლეს სასწავლებლებში სწავლობდა 9 ათ-ზე მეტი სტუდენტი.

კოლონ. ბატონობის ხანაში სამეცნ. მუშაობა ფრანგ. წარმოშობის პირთა მონოპოლიას წარმოადგენდა. ქ. ალჟირში 1910-იდან ატარებდა კვლევით სამუშაოებს პასტერის ინ-ტი. დამოუკიდებლობის მოპოვების შემდეგ ახალშექმნილი სამეცნ.-კვლ. ინ-ტების ნაწილი ალჟირის უნ-ტის ფაკ-ტების ავტონ. განყ-ბებია, ნაწილი სამინისტროებს ექვემდებარება. ზოგიერთი სამეცნ. დაწესებულება ა-სა და საფრ. შორის მეცნ. თანამშრომლობის საბჭოს გამგებლობაშია. სამეცნ.-კვლ. დაწესებულებათა უმრავლესობა თავმოყრილია ქ. ალჟირში.

სამეცნ.-კვლ. სამუშაოების კომპლექსი ბირთვულ ფიზიკაში (იზოტოპების განცალკევება), ელექტრონიკასა და მყარი სხეულების ფიზიკაში მუშავდება ბირთვულ გამოკვლევათა ინ-ტში (დაარსდა 1966). სპეც. ინ-ტი იკვლევს მზის ენერგიის გამოყენების პრობლემებს. ოკეანოგრაფიის ინ-ტი სწავლობს პლანქტონს, სანაპირო დინებებსა და ზღვის პროდუქტებს. მუშაობს ასტრონ., ასტროფიზ. და მეტეოროლ. ობსერვატორია, ბიოქიმ. ინ-ტი. სამედ. პრობლემებზე მუშაობს პიერ კიურისა და მარი სკლოდოვსკას სახ. კიბოს საწინააღმდეგო ცენტრი, პასტერის (პარაზიტოლოგია, მიკრობიოლოგია), ჰიგიენის, ტრაქომისა და ტროპ. ოფთალმოლოგიის, სტომატოლოგიის ინ-ტები. ვეტერინარიის, ღვინის ტექნოლ., კალიასთან ბრძოლის პრობლემებზე მუშაობს ეროვნ. აგრონ. ინ-ტი. შექმნილია სელექციის სადგურების ქსელი. ა-ის ნავთობის ინ-ტში სწავლობენ ნავთობის დაზვერვის, მოპოვებისა და გადამუშავების საქმეს. ამავე საკითხებზე მუშაობს ქ. ბუმერდესის ნავთობისა და საფეიქრო ცენტრი.

სამეცნ. მუშაობას ფილოლ., ფსიქოლ., სოციოლოგიის, გეოგრ. დარგებში ეწევა ალჟირის უნ-ტის სიტყვიერებისა და ჰუმანიტარულ მეცნიერებათა ფაკ-ტი, არაბული კვლევის ინ-ტი, აღმოსავლეთის კვლევის ინ-ტი, ანთროპოლ., არქეოლ. და ეთნოგრ. კვლევის ცენტრი (დაარსდა 1957), საჰარის კვლევის ინ-ტი, კარტოგრაფიისა და ბოტან., ეროვნ. პედ. ინ-ტი, გერმ. კულტ. შემსწავლელი ცენტრია გოეთეს ინ-ტი (დაარსდა 1963). 1964-იდან მუშაობს იტალ. კულტურის შემსწავლელი ინ-ტი, ქ. ალჟირში არის ფსიქოტექ. და ბიომეტრიის ინ-ტი. სამეცნ. კვლევის განვითარებისა და სამეცნ. კადრების მომზადების საკითხში წამყვანი როლი ეკუთვნის ალჟირის უნ-ტს და მის ფილიალებს ორანსა და კონსტანტინში, ასევე ალჟირის სხვადასხვა უმაღლეს სკოლასა და ბუმერდესის ნავთობისა და საფეიქრო ცენტრს.

ქ. ალჟირშია დიდი ეროვნ. ბ-კა (650 ათ. ტომი), მუზეუმები: ეროვნ. (1930), ეროვნ. ანტიკური (1897), ეთნოგრ. (1928), რევოლუციისა (1954—62) — ელბიარში და სხვ.

## XI. ბეჭდვითი სიტყვა, რადიომაუწყებლობა, ტელევიზია

XIX ს. დასასრულიდან ა-ში ჟურნალ-გაზეთების გამოცემის საქმე კოლონისტების ხელთ იყო. XX ს. 30-იან წწ. ვითარდება პროგრესული პრესა. ა-ის თანამედროვე მნიშვნელოვანი პერიოდული გამოცემებია: მთავრობის გაზეთები „ელ-მუჯაჰიდი“ („El-Moudjahid“, 1965-იდან, ფრანგ. ენაზე), „აშ-შააბი“ („Al Chaab“, 1962-იდან, არაბ. ენაზე) და „ალჟერი-აქტიუალიტე“ („Algérie Actualités“, 1965-იდან, საკვირაო გაზ. ფრანგ. ენაზე). ა-ის ოფიც. საინფორმაციო სააგენტოა „ალჟერი პრეს-სერვისი“ (დაარსდა 1961, ქ. ალჟირი).

სახელმწ. რადიომაუწყებლობისა და ტელევიზიის კომპანია — „რადიო-ტელევიზიონ ალჟერიენი“ მოქმედებს 1962-იდან. რადიოგადაცემები (ალჟირსა და კონსტანტინში) მიმდინარეობს 3 პროგრამით არაბ., ფრანგ. და კაბილურ ენებზე, ტელეგადაცემები — ერთი პროგრამით არაბ. და ფრანგ. ენებზე.

## XII. ლიტერატურა

ალჟ. ხალხის ლიტ-რა ვითარდება არაბ., კაბილურ და ფრანგ. ენებზე. იგი, ისე როგორც სხვა თანამედროვე არაბ. ქვეყნების ლიტ-რა, არაბული ლიტ-რის ერთ-ერთი მემკვიდრეა. ა-ის ბევრი ქალაქი ძველი არაბ. კულტურის ცენტრი იყო. მაგრამ XVI ს-იდან XIX ს. დასასრულამდე ა-ში არ შექმნილა რაიმე

ქ. ორლეანვილი. სახალხო პრეფექტურის შენობა.





ტრაიანეს ტრიუმფული თაღი ტიმგადში.

მნიშვნელოვანი წერილობითი ძეგლი. ხალხის სულიერმა კულტურამ გამოხატულება პოვა ზეპირსიტყვიერებაში (ჯადოსნური ზღაპრები, ისტ. ლეგენდები, ეპიკური თქმულებები, სიმღერები), რ-მაც თავისებური ხიდი გადო კლასიკურ არაბ. ლიტ-რასა და ა-ის თანამედროვე მწერლობას შორის. ფოლკლორისა და ძვ. კულტურის ტრადიციებს ეყრდნობოდა აბდ ალ-კადირის (1808—83) პატრ. პოეზია, კაბილი პოეტ-მთქმელის სი მოჰანდის (დაახლ. 1840—1906) და სხვ. შემოქმედება. XIX ს. მიწურულს ა-ის ლიტ-რაში თავი იჩინა ანტიკოლონ. თემატიკამ და განწყობილებამ (მუჰამედ ბენ შენები, აბდ ალ-ჰალიმ ბენ სმაია).

XX ს. დასაწყისიდან ა-ის ლიტ-რა საგანმანათლებლო მიზნებს ისახავდა და ფრანგი კოლონიზატორების მიერ ალჟ. ხალხის სულიერი ასიმილაციის წინააღმდეგ იყო მიმართული. განვითარდა პატრიოტული პოეზია, რ-ის მნიშვნელოვანი წარმომადგენლები არიან პოეტები მუჰამედ ალ-აიდი (დ. 1904), მუჰამედ ალლაკანი, აჰმედ ქათები, მუჰამედ ას-საიდ ალ-ზაჰირი, მუფთი ზაქარია. 1928 არაბ. ენაზე გამოიცა „ხალხური რელიგიური პოეზიის საგანძური“. XX ს. ალჟ. ნოველისტების აჰმედ აშურის, შარიფ ალ-ჰუსეინის, ზუჰურ ვანისის, აბდ ალ-მაჯიდ აშ-შაფიას, აბდ ალ-ვაჰიდ იბრაჰიმის, აჰმედ რიდა ხუხუს შემოქმედებაში თავს იჩენს კოლონ ჩაგვრის, სოც. უთანასწორობის, ქალთა უუფლებობის წინააღმდეგ მიმართული კრიტ. განწყობილება. ეროვნ.-განმათ. ბრძოლის იდეებითაა შთაგონებული მუსტაფა ალ-აშრაფის დრამები და აბუ ლ-კასიმ საადალის ლექსები.

არაბულენოვან ლიტ-რასთან ერთად XX ს. I ნახ. ა-ში განვითარდა ლ ი ტ-რ ა ფ რ ა ნ გ უ ლ ე ნ ა ზ ე. 20-იან წწ. შეიქმნა საყოფაცხოვრებო ხასიათის თხზულებები (ჰაჯ ჰამუ აბდ ალ-კადირის რომანები). 30-იანი წწ. აღინიშნა ფილოს.-რომანტ. ძიებებით (ჟან ამრუშის პოეზია). ლიტ-რა ფრანგ. ენაზე განსაკუთრებით განვითარდა 50-იან წწ-ში. შეიქმნა მუჰამედ *დიბის* ტრილოგია „ალჟირი“ (1952—57), მულუდ ფერაუნის (1913—62) დილოგია „მიწა და სისხლი“ (1953), იასინ ქათების (დ. 1929) ტეტრალოგია „რეპრესიების რკალი“ (1955—1959), მალექ ჰადადის რომანი „უკანასკნელი შთაბეჭდილება“ (1958), ანრი ქრეას (დ. 1933) ტრაგედია „მიწისძვრა“ (1958) და რომანი „ჯამალი“ (1961), ჟან პელეგრის რომანი „ზეთისხილის რტოები სამართლიანობისა “(1959). მ. დიბის, ბაშირ ჰაჯ ალის, ბუალემ ხალფის, ჟან ამრუშის პოეზიაში დამკვიდრდა ეროვნ. განთავისუფლებისათვის ბრძოლის მოტივები. მხატვრულ ლიტ-რაში დოკუმენტური სიზუსტით აისახა აგრეთვე საფრ. ციხეებში გამომწყვდეული ალჟ. პატრიოტების წამების სურათები (მეზიან ნურედინის „განგრენა“, 1959; „მოგითხრობთ ალჟირელი“, 1960; ანრი ალეგის „დაკითხვა წამებით“, 1958; „მებრძოლები ტყვეობაში“, 1961 და სხვ.).

ა-ის განთავისუფლებამ (1962) ახალი მიჯნა გაავლო ეროვნ. ლიტ-რის განვითარებაში. 1963 შეიქმნა ა-ის მწერალთა კავშირი. 1964 გამოვიდა ჟურნ. „ნოვამბრი“ („Novembre“). უახლესი პერიოდის საუკეთესო წარმომადგენლები არიან: პოეტები ჟან სენაკი, მესაურ ბულანუარი, ანა გრეკი, ა. ქრეა, პროზაიკოსები კადურ მ. ჰამსაჯი, მ. დიბი, ჰ. ბუჰაზერი, მ. მამერი, ა. ბენცინი, ჟ. პელეგრი, მ. ბურბუნი და სხვ.

*ლიტ.*: С а а д а л л а х А б у л ь к а с и м, О национальной культуре Алжира, «Иностранная литература», 1958, № 9; Современная арабская литература. Сб. ст., пер. с араб., М., 1960.

### XIII. არქიტექტურა, გამოყენებითი და სახვითი ხელოვნება

ა-ის ტერიტ-ზე (თასილი-აზჯერის მთებში და სხვ. ადგილებში) მიკვლეულია კლდეებზე შესრულებული ნეოლითის ხანის ნახატები, რ-ებზეც გამოსახულია ადამიანებისა და ცხოველთა ფიგურები, ნადირობისა და საწესო-სარიტუალო სცენები. ქვეყნის სანაპირო რ-ნებში შემორჩენილია ფინიკიის, რომისა და ბიზანტიის დროინდელ ქალაქთა (გიპონი, შერშელი, კარტენა, ტიპასა, ტიმგადი და სხვ.) ნაშთები — ტაძრების, თეატრების, თერმების (საზ. აბანოები), ტრიუმფული თაღების, აკვედუკების, საცხოვრებელი სახლებისა და ციხესიმაგრეთა ნანგრევები. აქვე აღმოჩენილია მითოლ. და საყოფაცხოვრებო სიუჟეტებზე შესრულებული ქანდაკებებისა და მოზაიკის ნიმუშები.

ა-ის შუა საუკ. ვიწროქუჩებიან ქალაქებში აგებდნენ ციტადელებს („კასბა“), მეჩეთებს, მედრესეებს, აბანოებს, ბაზრებს, სასახლეებს (მაგ., ყალა-ბენი-ჰამადის სასახლის კომპლექსი, XI ს.). X ს-იდან იწყება ქ. ალჟირის, ხოლო XII—XIII სს-იდან ქ. თლემსენის მშენებლობა. შემონახულია ამ პერიოდის ჩრდ. აფრიკისათვის დამახასიათებელი მეჩეთები, რ-ებიც ნალისებრი თაღების მეშვეობით განივ ნავებადაა დაყოფილი, და ქონგურებითა და მცირეგუმბათიანი პავილიონებით დაბოლოებული კვადრ. კოშკი-მინარეთები. ქ. თლემსენის ხუროთმოძღვრება გეგმითა და დეკორით ახლოსაა მაროკოსა და ანდალუსიის (სამხრ. ესპანეთი) ხუროთმოძღვრებასთან, ქ. ალჟირსა და ქ. კონსტანტინში შემორჩენილია XVI—XVIII სს. მდიდრული სასახლეები, ვილები და ორ-სამსართულიანი ბანიანი შენობები შიდა ეზოებით. ქ. ალჟირის ვიწრო ქუჩების შენობათა ზედა სართული წინაა გამოწეული და ხის კონსოლებს ეყრდნობა. სოფლებში ბანიანი თიხის სახლებია. კაბილიის რ-ნში ჭარბობს კრამიტით დახურული ორფერდა სახურავიანი სახლები. საჰარის ზოგიერთ დასახლებაში (ელ-უედი) კამარიანი და გუმბათიანი შენობებია. 1930-იდან ალჟირში, ორანში, ანაბასა და სხვ. ქ-ებში აგებენ მრავალსართულიან საცხოვრ. და ადმ. შენობებს, მდიდრულ ვილებს, ცალკე სახლებს (ფრანგი არქიტ. პ. ა. ემერი, ბ. ზერფიუსი, ლ. მიკელი, პ. ტურნონი და სხვ.). ა-ის განთავისუფლების შემდეგ განსაკუთრებული ყურადღება ექცევა საცხოვრ. სახლებისა და სკოლების მშენებლობას (არქიტ. ა. კოპის ჯგუფი).

ა-ის შუა საუკუნეებისა და XIX—XX სს. გამოყენებითი ხელოვნების ნიმუშებს შორის გვხვდება ლითონის ნაწარმი (სხვადასხვა სახის დეკორაციულად გაფორმებული ჭურჭლეული, საიუველირო ნაკეთობანი), სახეებიანი ქსოვილები, ხალიჩები, ნაქარგობა, მოხატული კერამიკა და ტყავის ნივთები. სოფლის ხელოსანთა შემოქმედებაში შენარჩუნებულია ტრად. გეომ. მოტივები და ფერადოვნება. ქალაქურ ხელოსნობაში თურქ. ხელოვნების გავლენით ჭარბობს მრავალფეროვანი მცენარეული ნახჭი.

XIX—XX სს. სახვითი ხელოვნება წარმოდგენილი იყო ფრანგი მხატვრების ნამუშევრებით. XX ს. 20—30-იან წწ. ასპარეზზე გამოდიან ადგილ. მხატვრები: ძმები მუჰამედ და ომარ რასიმები. 1960-იან წწ. ა-ში მოღვაწეობდა დაახლოებით 60 მხატვარი. მხატვრები გაერთიანებული არიან ა-ის ეროვნ. მხატვართა კავშირში. ა-ის რეალისტური ფერწერა და გრაფიკა (ხ. ბენანბური, ბ. იელესი, მ. ბუზიდი, მ. ისიახენი, ი. სამსომი, ბაია), აგრეთვე ქანდაკება (მ. ადანი) ასახავს ალჟ. ხალხის ეროვნ.-განმათ. მოძრაობას და ხალხის ყოფას. აბსტრაქციონისტ მხატვრებს შორის აღსანიშნავი არიან შ. მესლი და მ. ხადა.

არქიტექტორებს, ფერმწერებს, გრაფიკოსებს, მოქანდაკეებსა და გამოყენებითი ხელოვნ. ოსტატებს ამზადებს ქ. ალჟირის არქიტ. და ნატიფი ხელოვნების სკოლა (დაარსდა 1881).

*ლიტ.*: Л о т А., В поисках фресок Тассили, пер. с франц., М., 1962.

### XIV. მუსიკა

ა-ის მომთაბარე და ბინადარ ტომებს უძველესი მუს. ხელოვნება აქვთ. მათი ხალხ. სიმღერები თაობიდან თაობას გადაეცემოდა. ეს სიმღერები ძირითადად მონოდიური ხასიათისაა, დამყარებულია 7-საფეხურიან ბგერათრიგზე, მრავალფეროვანია. ძვ. წ. II ს-იდან ა-ის მუსიკა განიცდიდა ძვ. ბერძნული, შემდეგ რომისა და შუა საუკუნეების ქრისტ. მუსიკის გავლენას. არაბების მიერ ა-ის დაპყრობის შემდეგ (VII ს.), განსაკუთრებით კი X ს., აქ ფართოდ გავრცელდა მავრული ანდალუსიის მუს. კულტურა, ხოლო XVI ს. — თურქ. სამხ. მუსიკა. შუა საუკუნეებში ა-ში შეიქმნა ადგილ. მუს. ფორმებიც, მ. შ. ყველაზე პოპულარული იყო ნუბა — სიუიტა, რ-შიც ერთიმეორეს ენაცვლება სასიმღერო (სოლო ან გუნდური) და ინსტრუმ. ნომრები. კილოების მიხედვით არსებობს სხვადასხვაგვარი ნუბა (სიკა, ზიდანი, მეზმუმი, მუალი, რამელი და სხვ.). ალჟ. მუს. საკრავებია: რაბაბი, უდი, კანუნი, დუფი და სხვ. XX ს-ში ტრად. კლასიკური და ხალხ. ჟანრების შერწყმით წარმოიშვა მსუბუქი მუსიკის ჟანრი — ალ-ჯადი, რ-ის გამოჩენილი წარმომადგენელია კომპოზიტორი და შემსრულებელი ჰაჯ მუჰამედ ალ-ანკა.

### XV. თეატრი

ა-ის პირველი არაბ. დასი შეიქმნა XX ს. 20-იან წწ. დრამატურგის, რეჟისორისა და მსახიობის რ. ქსენტინის ინიციატივით. შემდგომში დასს სათავეში ჩაუდგა დრამატურგი და მსახიობი ბ. მასიდინი. მას ეკუთვნის პოლიტ. მნიშვნელობის არაერთი პიესა, რ-ებშიც გამათრახებულია კოლონიზატორები და მათი დამქაშები. დასი დგამდა მოლიერის, სოფოკლესა და იბსენის პიესებს არაბ. ენაზე.



ქ. ორანის ცენტრალური ნაწილი.

50-იანი წწ. ბოლოს ეროვნ.-დემოკრ. რევოლუციაში (1954) მონაწილეობისათვის დევნილმა ამ დასის მსახიობებმა ემიგრაციაში (ტუნისში) ჩამოაყალიბეს მხატვრული ანსამბლი, რ-იც სხვადასხვა ქვეყანაში მართავდა გასტროლებს. დამოუკიდებლობის მოპოვების შემდეგ (1962) ანსამბლის ბაზაზე შეიქმნა ალჟირის ეროვნ. თეატრი, რ-საც სათავეში ჩაუდგა რეჟისორი და მსახიობი მ. ქათები.

### XVI. კინო

ა-ის ფილმების წარმოება დაიწყო ეროვნ.-დემოკრ. რევ. პერიოდში (1954—62). შეიქმნა დოკუმენტური და საგიტაციო ფილმები, რ-ებიც ასახავდნენ ალჟირელთა ბრძოლას დამოუკიდებლობისათვის. 1964 ა-ში დაარსდა ეროვნ. კინემატოგრაფიის ცენტრი. საუკეთესო მხატვრული ფილმებია: „ბრძოლა ქალაქ ალჟირისათვის“ (1966), „ქარი აურესიდან“ (1967) და სხვ.

ა-ის კინოს ცნობილი რეჟისორები არიან: მ. ს. რიადი, ი. სადი, მ. ლ. ჰამინა, ა. რაშედი.

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 316.

**ალჟირი,** ალჟირის სახალხო დემოკრატიული რესპუბლიკის დედაქალაქი, ალჟირის ვილაიის ადმ. ცენტრი. 1,2 მლნ. მცხ. (1972). ნავსადგური ხმელთაშუა ზღვაზე. სარკინიგზო და საავტ. გზების კვანძი, საერთაშ. აეროპორტი (დარ-ელ-ბეიდა). ქვეყნის მთავარი ეკონ. პოლიტ. და კულტ. ცენტრი. ა. იძლევა ქვეყნის დამუშავებითი მრეწვ. პროდუქციის ნახევარს. განვითარებულია კვების (ღვინის, ზეთსახდელი, თამბაქოს საწარმოები, წისქვილები), ნავთობგადასამუშ., ქიმ., ცემენტის, ცელულოზა-ქაღალდის, საფეიქრო, ლითონდასამუშავებელი (მ. შ. ავტოსაამწყობო და სას.-სამ. მანქანათმშ.) მრეწველობა. 2 თბოელსადგური. თევზჭერა. საზღვ. რეწვა (ღრუბელი, მარჯანი). ა-ის ნავსადგური ქვეყნის „მთავარი ჭიშკარია“ — ყოველწლიურად იღებს 5—6 ათ. გემს. გააქვთ ღვინო, ხილი, ბოსტნეული, ტყავი, თამბაქო, ფოსფატები, თაბაშირი და სხვ. უნ-ტი, ეროვნ. ბ-კა, სახვ. ხელოვნ., ანტ. ხელოვნ., ეთნოგრ. და აფრ. ხელოვნ. მუზეუმები.

უძველეს ხანაში ა. კართაგენელთა სავაჭრო ფაქტორია იყო. შემდეგ მის ადგილზე დაარსდა რომაული ნავსადგ. იკოზიუმი, რ-ის ნანგრევებზეც X ს-ში აშენდა ქალაქი. XVI ს-მდე ა. შედიოდა *ფატიმიდების, ალმორავიდების, ალმოჰადების,* ზაიანიდების სახელმწიფოთა შემადგენლობაში. XVI ს-ში *ხაირ ალ-დინ ბარბაროსამ* ა. ჩრდ. აფრიკაში თავისი სახელმწიფოს ცენტრად აქცია. 1541 კარლ V-მ ამაოდ სცადა ა-ის აღება. 1830 ა. ფრანგებმა დაიპყრეს და თავიანთი კოლონიის — ალჟირის ცენტრად გადააქციეს. II მსოფლიო ომის დროს ა. იყო მოკავშირეთა სარდლობის შტაბ-ბინა ხმელთაშუა ზღვაზე; 1943 ივნისიდან 1944 აგვისტომდე — საფრ. ეროვნ.-განმათ. კომიტეტის (1944 ივნ. საფრ. დროებით მთავრობად გარდაიქმნა) ადგილსამყოფელი. ალჟირის ეროვნ.-დემოკრ. რევ. დროს (1954—62) ა. პატრ. მოძრაობის ერთ-ერთი ცენტრი გახდა. 1962-იდან ალჟირის სახალხო-დემოკრ. რესპ. დედაქალაქია.

ა. ამფითეატრივითაა შეფენილი ზღვისპირა გორაკებზე. ძველ უბანში შემორჩენილია თურქთა ბატონობის დროინდელი კასბა (ციხესიმაგრე), დიდი მეჩეთი (1096) მინარეთით (1323), ჯამი ალ-ჯედიდის მეჩეთი (1660) და სხვ. ახალ, ევრ. ტიპის ქალაქში დგას მთავრობის სახლი (1930), 20—22 სართულიანი საცხოვრ. სახლები, რადიოსა და ტელევიზიის სახლი (ყველა 1950).

**ალჟირის კომუნისტური პარტია** (აკპ), შეიქმნა 1936 ოქტ. დამფუძნებელ ყრილობაზე. მანამდე, 1920—36, ალჟირში არსებობდა საფრ. კომპარტიაში შემავალი კომუნისტური სექციები. აკპ თავიდანვე სათავეში ჩაუდგა ბრძოლას სოც. რეფორმებისათვის, ხალხის მატერ. მდგომარეობის გაუმჯობესებისა და ქვეყნის დამოუკიდებლობისათვის. აკპ-ის გადაწყვეტილებით 1955—56 შეიქმნა „განთავისუფლებისათვის მებრძოლთა“ შეიარაღებული კომუნისტური რაზმები, რ-ებიც 1956 შეუერთდნენ *ეროვნული განთავისუფლების ფრონტის* (ეგფ) ხელმძღვანელობით მოქმედ ალჟ. ეროვნ. განთავისუფლების არმიას. *ევიანის შეთანხმებების* (1962 მარტი) დადებისას აკპ-მ მხარი დაუჭირა ალჟ. რესპ. დროებით მთავრობას. 1962 გამოქვეყნდა მისი ახალი პროგრამა, რ-იც მიზნად ისახავდა კოლონ. ინ-ტების მოსპობას და ალჟ. დამოუკიდებელი დემოკრ. სახელმწ. შექმნას, მოითხოვდა აგრ. რეფორმას, ქვეყნის ინდუსტრიალიზაციას და ძირითად ეროვნ. სიმდიდრეთა ნაციონალიზაციას. 1964 აპრ. აკპ მიემხრო ეგფ-ის პროგრამას. მისი რჩევით ბევრი ალჟ. კომუნისტი შევიდა ეგფ-ის რიგებში. 1965 წ. 19 ივნ. გადატრიალების (იხ. *ალჟირი,* ისტ. ნარკვევი) შემდეგ კომუნისტებმა შექმნეს ალჟ. სოციალ. ავანგარდის პარტია, რ-იც შემდეგ ეგფ-თან გაერთიანდა.

**ალრა,** სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (ააცის სოფსაბჭო), მდ. ბაკლანოვკის (ააფსთის) მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 40 *მ*, შავი ზღვიდან 5 *კმ*, გუდაუთიდან 16,5 *კმ*. ააცის კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). დაწყ. სკოლა, საშ. სკოლა სოფ. ააცში (3 *კმ*).

**ალსტი,** ა ლ ო ს ტ ი (ფლამ. Aalst, ფრანგ. Alost), ქალაქი ბელგიაში, აღმ. ფლანდრიის პროვინციაში. 46,4 ათ. მცხ. (1969). ნავმისადგომი მდ. დენდერზე. სარკინიგზო კვანძი. საფეიქრო მრეწვ. ცენტრი. სელის, ბამბეულის, აბრეშუმის, მაქმანის, ტყავ-ფეხსაცმლის და კვების მრეწველობა. წმ. მარტინის ეკლესია და XV ს. რატუშა.

**ალტაზიმუტი** (ლათ. altum — სიმაღლე და *აზიმუტი*), უნივერსალური იარაღი, რ-ითაც XIX ს. დამდეგამდე მნათობთა აზიმუტსა და სიმაღლეს ზომავდნენ.

**ალტაირი,** α ა რ წ ი ვ ი ს ა, *არწივის* თანავარსკვლავედის ყველაზე კაშკაშა, პირველი ვარსკვლავიერი სიდიდის ვარსკვლავი. ჩვენგან 5 პარსეკით ანუ 16 სინათლის წლის მანძილითაა დაშორებული. კარგად მოჩანს ზაფხულობით.

**ალტამირა** (Altamira), ა ლ ტ ა მ ი რ ი ს მ ღ ვ ი მ ე, კარსტული წარმოშობის მღვიმე კანტაბრიის მთებში (სანტანდერის პროვინცია, ესპანეთი), რ-ის კედლებზე შემორჩენილია ზედაპალეოლითური ხანის მხატვრობა. აღმოაჩინა 1875 ესპ. არქეოლ. მარსელინო საუტუოლამ; შემდეგ შეისწავლეს ფრანგმა არქეოლოგებმა ე. კარტალიაკმა და ა. *ბრეილმა.* ზუბრების, ტახების, ირმების და სხვა ცხოველების, აგრეთვე ნახევრად ადამიანთა—ნახევრად ცხოველთა (ალბათ ნიღბებიანი ჯადოქრების) ფიგურები შესრულებულია შავი, წითელი და ყვითელი საღებავებით. მხატვრობა *მადლენის კულტურას* მიეკუთვნება. მისთვის დამახასიათებელია მონუმენტური სტილი და თავისუფალი ფერწერული მანერა. უაღრესად ზუსტად არის გადმოცემული ცხოველების ანატომია და მოძრაობა. ა-ს აღმოჩენამ დასაბამი მისცა პალეოლითური კედლის მხატვრობის შესწავლას. გათხრების შედეგად გამოვლინდა სოლუტრესა და ადრინდ. მადლენის დროის ფენებიც.

*ლიტ.*: Ефименко П. П., Первобытное общество, 3 изд., К., 1953; Breuil H., Quatre cents siècles d' art pariétal, P., 1952.

ილუსტრაცია იხ.—ჩანართი, გვ. 177.

**ალტამირა-ი-კრევეა** (Altamira y Crevea) რაფაელ (10. II. 1866, ალიკანტე,— 1. VI. 1951, მეხიკო), ესპ. ისტორიკოსი. განათლება მიიღო ალიკანტეს ლიცეუმში, შემდეგ ვალენსიისა და მადრიდის უნ-ტებში. საზ. ასპარეზზე გამოვიდა როგორც პუბლიცისტი, იცავდა რესპ. და ანტიკლერიკალურ პოზიციებს. 1897—1910 იყო ოვიედოს უნ-ტის ესპ. სამართლის კათედრის გამგე, მოგვიანებით — მადრიდის უნ-ტის პროფესორი, მადრიდის შედარებითი სამართლის იბერიულ-ამერ. ინ-ტის პრეზიდენტი. ა-ი-კ-ს ფუნდამენტურ თხზულებაში „ესპანეთისა და ესპანური ცივილიზაციის ისტორია“ (ტ. 1—4, 1900—11) განხილულია ესპ. ისტორია უძველესი ხანიდან XIX ს. დამდეგამდე, ნაშრომში დიდი ყურადღება აქვს დათმობილი ეკონ., სოც. და კლასთა ბრძოლის საკითხებს. ა-ი-კ. ფეოდალიზმს პოლიტ.-სამართლებრივ მოვლენად, *ვასალიტეტის* სისტემად მიიჩნევდა. მან მსოფლიო ისტორიოგრაფიაში პირველმა აღნიშნა, რომ XVI—XVII სს. ესპ. პოლიტ. დაქვეითება მისი ეკონ. დაცემულობის შედეგი იყო. ესპანეთში ფრანკისტული რეჟიმის დამყარების შემდეგ (1939) ა-ი-კ. ემიგრაციაში წავიდა; ცხოვრობდა ჯერ საფრანგეთში, შემდეგ მექსიკაში, სადაც განაგრძობდა მეცნ. მოღვაწეობას.

*თხზ.*: Ensayo sobre Felipe II, Méx., 1950; Historia de la propriedad comunal, 2 ed., Madrid, 1927; История Испании, т. 1—2, М., 1951. *ძ. გიორგაძე.*

**ალტდორფერი** (Altdorfer) ალბრეხტ (დაახლ. 1480, რეგენსბურგი, — 12. II. 1538, იქვე), აღორძინების ეპოქის გერმანელი ფერმწერი, გრაფიკოსი და არქიტექტორი. *დუნაის სკოლის* მეთაური. ერთ-ერთი პირველი ევრ. პეიზაჟისტი. მუშაობდა ბავარიასა და ავსტრიაში. ა-ის ნაწარმოებებია: „წმ. გიორგი და ურჩხული“ (1510, პინაკოთეკა, მიუნხენი), „ჯვარცმა“ (დაახლ. 1510—11, სურათების გალერეა, კასელი), 7 სურათისაგან შემდგარი ციკლი „წმ. ფლორიანის ლეგენდა“ (დაახლ. 1520, უფიცის გალერეა, ფლორენცია, გერმ. ეროვნ. მუზეუმი, ნიურნბერგი და სხვ.), „ქრისტეს შობა“ (დაახლ. 1520—25, სამხატვრო-ისტორ. მუზეუმი, ვენა), „დუნაის ველის ხედი“ (1520—25), „ღვთისმშობლის დაბადება“ (დაახლ. 1521—25, ორივე ძვ. პინაკოთეკა; მიუნხენი), წმ. ფლორიანის საკურთხეველი სანქტ-ფლორიანის მონასტერში (დაახლ. 1518, ზემო ავსტრია) და ვენის სამხატვრო-ისტ. მუზეუმი და სხვ.

**ალტენბერგი** (Altenberg) პეტერ (ნამდ. გვარი რიხარდ ე ნ გ ლ ე ნ დ ე რ ი) (9. III. 1859, ვენა,—8. I. 1919, იქვე), ავსტრიელი მწერალი; ავსტრ. იმპრესიონიზმის ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი წარმომადგენელი. აბრევიატურული „სულის დეპეშის სტილით“ (მისივე სიტყვებია) შესრულებულ აფორიზმებში, პროზად დაწერილ მცირე ლექსებში, მინიატურულ ჩანახატებში გადმოსცემდა წამიერ და უაღრესად სუბიექტურ შთაბეჭდილებებს; ქადაგებდა ელინისტური სილამაზის კულტს. დიდად პოპულარული იყო ა-ის კრებულები „როგორ ვხედავ მე ამას“ (1896) და „ცხოვრების ზღაპრები“ (1908). აღსანიშნავია აგრეთვე ა-ის კრებულები „რა მოაქვს ჩემთვის დღეს“ (1900), „Vita ipsa“ (1918), „ჩემი ცხოვრების დაისი“ (1919) და სხვ.

**ალტენბურგი** (Altenburg), ქალაქი გდრ-ში (ლაიფციგის ოლქი), მდ. პლაისეს (ელბის აუზი) ზემო დინებაში. 47 ათ. მცხ. (1970). მურა ნახშირის რ-ნის ცენტრი. საკერავი მანქანების, არმატურის, საფეიქრო ნაწარმის დამზადება. მინის, ტყავის, ხის დასამუშ. მრეწვ., ბანქოს (საექსპორტო მნიშვნელობისა) ფ-კა. ა. იხსენიება 976-იდან.

**ალტერაცია** (გვიანდ. ლათ. alteratio — შეცვლა) ბ ი ო ლ ო გ ი ა შ ი, უჯრედის, ქსოვილის ან ორგანოს სტრუქტურისა და



ალჟირი. შერშელის ვენერა. სტ. გზელის მუზეუმი. ქ. ალჟირი.



ალჟირი. რომის ეპოქის მოზაიკა «ნეპტუნისა და ამფიტრიტას ტრიუმფი». ფრაგმენტი. ლუვრი. პარიზი.



ალჟირი. კლდის მხატვრობა თასილი-აჯერის მთებში.

ფუნქციის შეცვლა მექან., თბური, ელექტრული, ქიმ. და სხვ. დამაზიანებელი ფაქტორის მოქმედებით. ვითარდება თანდათანობით. გამოვლინების ადრეულ საფეხურზე ა. შექცევადია, მაგრამ დამაზიანებელი აგენტის ხანგრძლივ მოქმედებას შეიძლება უჯრედისა და ქსოვილის კვდომა მოჰყვეს. ა-ით გამოწვეული სტრუქტურული დარღვევა დაკავშირებულია უჯრედის კოლოიდების მდგომარეობის შეცვლასთან. აგზნებადი ქსოვილების (ნერვული, კუნთოვანი) ა. აგზნებადობის შეცვლას იწვევს (*იხ. პარაბიოზი*). ამასთან, იმის გამო, რომ ალტერირებული უბნების უჯრედის მემბრანაში იონების განვლადობა გაზრდილია, ჩნდება ე. წ. დაზიანების პოტენციალი, რაც დაზიანების დენს წარმოშობს (იხ. *ბიოელექტრული პოტენციალები*).


თ. ალტერმანი.

**ალტერაცია** მ უ ს ი კ ა შ ი, კილოს საფეხურების ან ბგერათრიგის ძირითადი საფეხურების სიმაღლის შეცვლა ნახევარი ან მთელი ტონით. ა-ის ნიშნებია: ♯ (დიეზი) — ნახევარტონით ამაღლება, ♭ (ბემოლი) — ნახევარტონით დადაბლება, X (დუბლდიეზი)—მთელი ტონით ამაღლება და ♭♭ (დუბლბემოლი) — მთელი ტონით დადაბლება.

♮ (ბეკარი) ა-ის გაუქმების ნიშანია და კილოს საფეხურის ბუნებრივ სიმაღლეზე დაბრუნებას მიუთითებს. გარკვეული ტონალობის ა-ის ნიშნები დაისმის გასაღებთან და ძალაშია ყველა ოქტავისათვის ნაწარმოების დამთავრებამდე ან ნიშნების შეცვლამდე (ე. წ. გასაღების ნიშნები), ხოლო ქრომატიზმის შედეგად წარმოშობილი ა-ის ნიშნები (ე. წ. შემთხვევითი ნიშნები) დაისმის სათანადო ნოტის წინ და ძალაშია მხოლოდ მოცემული ოქტავისათვის ტაქტის ბოლომდე.

**ალტერი** (Alter) ფრანც კარლ (27. I. 1749, ენგელსბერგი,—29. V. 1804), ავსტრიელი აღმოსავლეთმცოდნე, ფილოს. დოქტორი, ევრ. ქართველოლოგიის ფუძემდებელი. კითხულობდა ლექციებს ვენის უნ-ტში, განაგებდა უნ-ტის ბ-კას. ვენის ბერძნ. ხელნაწერის მიხედვით გამოსცა ახალი აღთქმა ბერძნულად (1786—87), აგრეთვე ციცერონის, ლუკრეციუსის, ჰომეროსის, პლატონის, თუკიდიდეს თხზულებანი. საყურადღებოა ა-ის შრომა „ქართული ლიტერატურის შესახებ" (ვენა, 1798), რ-იც უცხოეთში ქართ. ენისა და ლიტ-რის საკითხების მეცნ. გამოკვლევის პირველი ცდაა. მასში განხილულია ქართული სას. მწერლობის ნიმუშები, ქართ. ბიბლიასთან შედარებულია ბერძნ., სომხ. და რუს. ტექსტები; გაშუქებულია ძვ. ქართული ენისა და დამწერლობის, ქართ. ენის დიალექტების, აგრეთვე სვანურისა და მეგრულის ცალკეული საკითხები. *შ. რევიშვილი*.


ალტის ჰობოი.

**ალტერმანი** თეოდორ იურის ძე [12(24). XI. 1885 — 18(31). III. 1915], ესტონელი მსახიობი და რეჟისორი. სასცენო მოღვაწეობა დაიწყო 1902. ესტონეთის პროფ. თეატრ „ესტონიის" ერთ-ერთი დამაარსებელი და 1906-იდან მისი მსახიობი. ა-მა პირველმა განასახიერა ლეო საალეპის და პიიბელეხტის (ვილდეს „მოუხელთებელი სასწაული", „ფუძის ანგელოზი") როლები. მისი შესრულება გამოირჩეოდა გარდასახვის ოსტატობით, აზრის სიღრმით. როლები: ხლესტაკოვი (გოგოლის „რევიზორი"), ოტელო, ჰამლეტი (შექსპირის „ოტელო", „ჰამლეტი") და სხვ. დადგა სპექტაკლები ე. ვილდეს „მოუხელთებელი სასწაული" (1913), ლერმონტოვის „მასკარადი" (1914) და სხვ.

*ლიტ*.: Театры Советской Эстонии, Тал., 1956.

**ალტერნარიოზი** მ ც ე ნ ა რ ე თ ა, დაავადება, რ-საც იწვევს Alternaria-ს გვარის სოკოები. ავადდება კარტოფილის, თამბაქოს, ვაშლის, მსხლის, ბადრიჯნისა და სხვა მცენარეთა აღმონაცენი, ფოთოლი, ნაყოფი, ძირხვენა და სხვ. მცენარის დაზიანებულ ნაწილებზე ჩნდება მუქი ლაქები, ქსოვილი თანდათან იშლება, ნაყოფი ლპება. ბ რ ძ ო ლ ი ს ღ ო ნ ი ს ძ ი ე ბ ა ნ ი: სწორი თესლბრუნვა, თესლის შეწამვლა, ნათესარზე ბორდოს სითხის შესხურება, მცენარეული ნარჩენების მოსპობა. *ი. შოშიაშვილი*.

**ალტერნატი** (ფრანგ. alternat<ლათ. alternus — რიგრიგობითი, მონაცვლეობითი), საერთაშ. ხელშეკრულების შედგენისა და ხელმოწერის წესი, რ-ის თანახმად თითოეული ხელმომწერი მხარისათვის განკუთვნილ დედან ეგზემპლარში პირველ ადგილზეა, ე. ი. მარცხნივ, ამ მხარის ენაზე შედგენილი ხელშეკრულების ტექსტი, მხარის დასახელება, მისი წარმომადგენლის ხელმოწერა და ბეჭედი. თუ ხელმოწერები განლაგებულია ერთმანეთის ქვეშ, მაშინ პირველ ადგილად ითვლება ზედა ადგილი. ჩვეულებრივ, ა-ს მკაცრად იცავენ ორმხრივი საერთაშ. ხელშეკრულების შედგენისა და ხელმოწერისას.

მრავალმხრივი საერთაშ. ხელშეკრულების ხელმოწერისას ა-ის გამოყენება შეიძლება მხოლოდ იმ შემთხვევაში, თუ ხელმომწერ სახელმწიფოთა რიცხვი 3—4-ს არ აღემატება.

როცა ხელშეკრულების მონაწილე სახელმწიფოთა რიცხვი დიდია, ა-ის ნაცვლად იყენებენ მხარეთა დასახელების ანბანურ წესს. მრავალმხრივი ხელშეკრულება, ჩვეულებრივ, ერთ ეგზემპლარადაა შედგენილი და მასში მხარეები ჩამოთვლილია ან იმ ენის ანბანის მიხედვით, რომელ ენაზეც არის შედგენილი ტექსტი, ან, თუ ხელშეკრულების ტექსტი რამდენიმე ენაზეა შედგენილი, მხარეები შეთანხმებით ირჩევენ ერთ-ერთ ენას და მხარეთა ჩამოთვლა ხდება იმ თანამიმდევრობით, როგორიცაა ამ ენაზე მათ სახელწოდებათა ანბანური რიგი. ამავე თანამიმდევრობით არის განლაგებული ხელმოწერები.

ა. გამოხატავს ხელშეკრულების მონაწილე სახელმწიფოთა სუვერენული თანასწორობის პრინციპს. *გ. ჟვანია*.

**ალტერნატივა** (ფრანგ. alternative< ლათ. alternatio — მონაცვლეობა < Alterno — რისამე შენაცვლებით კეთება), ორი ერთმანეთის გამომრიცხავი შესაძლებლობისაგან ერთ-ერთის არჩევის აუცილებლობა (ხშირად ამ შესაძლებლობებს ალტერნატიულს უწოდებენ).

**ალტერნატიული ვალდებულება,** სამოქალაქო-სამართლებრივი ვალდებულება, რ-ის თანახმად მოვალემ *კრედიტორის* სასარგებლოდ უნდა შეასრულოს ერთ-ერთი მოქმედება ორი ან რამდენიმე განსაზღვრული მოქმედებისაგან. ა. ვ-ის შესრულებისას მოქმედების არჩევანი მოვალეს ეკუთვნის, „თუ კანონის, ხელშეკრულების ან ვალდებულების არსიდან სხვა რამ არ გამომდინარეობს" (საქ. სსრ სამოქ. სამართ. კოდექსი, მ. 176).

**ალტერნაცია** ე ნ ა თ მ ე ც ნ ი ე რ ე ბ ა შ ი (ლათ. alternatio—მონაცვლეობა), ფონოლოგიურად შეპირობებული ბგერითი მონაცვლეობა ერთი და იმავე *მორფემის* ფარგლებში, რ-იც ვლინდება მორფემის ხმარებისას სხვადასხვა გრამატ. კონსტრუქციაში. ამგვარ კონსტრუქციებში ა. წარმოგვიდგება საერთო მორფემის ფონემურად განსხვავებული ალტერნატების ანუ *ალომორფების* სახით. მაგ., ძვ. ქართულში — ფონემათა მონაცვლეობა მეორე სუბიექტური პირის ნიშანში (ჰ-~ს-~შ-~∅): ჰრბი, სტირ, შჭამ, იყავ. *თ. გამყრელიძე*.

**ალტერნაცია** ლ ო გ ი კ ა შ ი, იხ. სტ. *მაკავშირებელი*.

**ალტერნაციული უარყოფა,** იხ. სტ. *მაკავშირებელი*.

**ალტი** (იტალ. alto<ლათ. altus, — მაღალი), 1. საგუნდო პარტია, განკუთვნილი ბავშვის დაბალი ან ქალის დაბალი ხმებისათვის (მეცო-სოპრანო, კონტრალტო). ჟღერს ტენორზე მაღლა და პარტიტურაშიც ტენორის ზევით იწერება. 2. ბავშვის (ბიჭის) დაბალი ხმა. 3. ხემიანთა ჯგუფის სიმებიანი საკრავი. წარმოდგება შუა საუკუნეების საკრავისაგან viola da braccio. ვიოლინოზე უფრო დიდი ზომისაა, მასავით 4 სიმი აქვს, ოღონდ წყობა — კვინტით უფრო დაბალი; ხმოვანება — რბილი, ხავერდოვანი. სიმფონიურ ორკესტრში ა. ერთ-ერთი მნიშვნელოვანი საკრავია. ამას გარდა, ის სიმებიანი კვარტეტის აუცილებელი წევრია. იშვიათად იყენებენ როგორც სოლო საკრავს. 4. ა. ან ა ლ ტ ჰ ო რ ნ ი — სპილენძის სასულე საკრავი, იყენებენ სასულე ორკესტრში.

**ალტიკიერო** (Altichiero) (იხსენიება 1369 და 1384 წლებს შორის), იტალიელი (ვერონელი) ფერმწერი. მუშაობდა ავანცოსთან ერთად პადუაში. განიცადა *ჯოტოსა* და ლომბარდიელი ოსტატების გავლენა. ქმნიდა როგორც რელიგ., ისე საერო შინაარსის კომპოზიციებს. მისი მნიშვნელოვანი ნამუშევრებია: ფრესკები ვერონის სანტ-ანასტაზიას ეკლესიის კავალის კაპელაში (დაახლ. 1370), სანტ-ანტონიოს ეკლესიის სან-ფელიჩეს კაპელაში (დაახლ. 1379, ავანცოსთან ერთად) და პადუის სან-ჯორჯოს ორატორიუმში (დაახლ. 1380).

**ალტიმეტრი** (ლათ. altus — მაღალი და ბერძნ. metreo — ვზომავ), ს ი მ ა ღ ლ ი ს ს ა ზ ო მ ი, ბარომეტრული ხელსაწყო — *ანეროიდი*, რ-ის სკალაზე აღნიშნულია *კმ*-ები, ასეული და ათეული *მ*-ები. ძირითადად იყენებენ ავიაციაში ფრენის სიმაღლის გასაზომად (იხ. აგრეთვე *რადიოსიმაღლესაზომი*).

**ალტის ჰობოი,** ი ნ გ ლ ი ს უ რ ი ქ ა რ ა ხ ს ა, ჰობოების ჯგუფის ხის ჩასაბერი საკრავი, რ-იც ზომით ჰობოიზე დიდია, აქვს კონუსური ჭრილი, თავში — მოღუნული მილი და გრძელი ნისკარტი, ორმაგი ენაკისა და ლერწმის ფირფიტების მოსათავსებლად. მსხლის ფორმის ფართო ბოლო აყურსებს და თავისებურ, ცხვირისმიერ ხმოვანებას აძლევს საკრავს. ქარახსის ბგერები წმინდა კვინტით დაბლა ხმოვანებს. დიაპაზონი: მცირე ოქტავის მიდან მეორე ოქტავის დომდე. ა. ჰ. წარმომდგარია მწყემსური საკრავებიდან, წააგავს სტვირს, ჭიბონს, დუდუკსა და უენო სალამურს.

**ალტმანი** იოგან ლევის ძე (1. V. 1900—26. II. 1955), რუსი საბჭ. ლიტერატურათმცოდნე და თეატრ. კრიტიკოსი. სკკპ წევრი 1920-იდან. დაამთავრა მოსკ. უნ-ტი (1926), წითელი პროფესურის ინ-ტი (1932). იყო გაზეთ „სოვეტსკოე ისკუსსტვოს" (1936 — 38) და ჟურნ. „ტეატრის" (1937—41) რედაქტორი. აქვს მრავალი ნაშრომი დრამის თეორიის, ლიტ-რისა და თეატრის საკითხებზე. ყურადღებას უთმობდა ქართულ, აზერბ. და სომხურ თეატრებს.

*თხზ*.: Избр. статьи, М., 1957; Акакий Алексеевич Хорава, М.—Л., 1947; Драматические принципы Аристотеля, М., 1936; Лессинг и драма, М.—Л., 1939.

**ალტმარკის დაზავება 1629,** ზავი შვეციასა და პოლონეთს შორის. დაიდო 26 სექტ. 6 წლის ვადით ალტმარკში (ახლანდ. სტარი-ტარგი, პოლონეთი). ა. დ-ით შვედებმა შეინარჩუნეს 20-იან წწ.-ში დაპყრობილი ტერიტორიები ლიფლანდიაში (მ. შ. რიგა) და ნავსადგურთა უმეტესობა დას. და აღმ. პრუსიაში, გარდა კენიგსბერგის, გდანსკისა და პუცკისა. ა. დ-მ საგრძნობლად შეარყია პოლ. პოზიციები ბალტიისპირეთში. მას აეკრძალა სამხ. ფლოტის ყოლა გდანსკში, ამასთანავე შვედებმა უფლება მიიღეს აეკრიფათ ბაჟის დიდი ნაწილი ვაჭრობისათვის, რ-საც პოლონეთი აწარმოებდა გდანსკზე გავლით. ა. დ-ს ხელი შეუწყო საფრ. დიპლომატიამ, რ-საც ხელს აძლევდა ანტიჰაბსბურგულ კოალიციაში

# ამერიკის შეერთებული შტატები
## ეკონომიკური რუკა

1:18 000 000

### დამუშავებითი მრეწველობა

- შავი მეტალურგია
- ფერადი მეტალურგია
- მანქანათმშენებლობა და ლითონდამუშავება
- ქიმიური, ნავთობისა და რეზინისა
- ატომისა
- ხისა და ქაღალდისა
- მსუბუქი
- კვებისა
- სხვა დარგები

შენიშვნა: სამრეწველო პუნქტების ზომა მოცემულია წლიური პროდუქციის ღირებულების მიხედვით

### წიაღისეულის მოპოვება

- ქვანახშირი
- მურა ნახშირი
- ნავთობი
- სანვავი აირი
- Fe რკინის მადანი
- Mn მანგანუმის მადანი
- Cr ქრომიტების მადანი
- Ti ტიტანის მადანი
- W ვოლფრამის მადანი
- Mo მოლიბდენის მადანი
- Al ალუმინის მადანი
- Cu სპილენძის მადანი
- Pb ტყვიის მადანი
- Zn თუთიის მადანი
- Ag ვერცხლის მადანი
- პოლიმეტალური მადანი
- Au ოქრო
- U ურანის მადანი
- P ფოსფორიტები
- Ba ბარიტი
- S გოგირდი
- K კალიუმის მარილები

### ნავსადგურების წლიური ტვირთბრუნვა

- 70-იდან 100 მლნ ტონამდე
- 15-იდან 40 მლნ ტონამდე
- 5-იდან 15 მლნ ტონამდე
- თევზჭერის ნავსადგურები

- თბოელექტროსადგურები
- ჰიდროელექტროსადგურები
- ნავთობსადენები
- აირსადენები

### სოფლის მეურნეობა

- სარძეო მეცხოველეობა და ბალახთესვა
- სახორცე მეცხოველეობა და სიმინდი
- ხორბალი და სახორცე მეცხოველეობა
- მებამბეობა
- მებაღეობა და მებოსტნეობა
- თამბაქო და სხვა სპეციალური კულტურები
- სუსტად გამოხატული სპეციალიზაციის რაიონები
- სარწყავი მიწათმოქმედების მსხვილი კერები
- საძოვრული სახორცე მეცხოველეობა მიწათმოქმედების კერებით სარწყავ მიწებზე
- ნაკლებგამოყენებული მთის, ტყის დაქაობებული ტერიტო-რიები, სადაც ჭარბობს წვრილი სამომხმარებლო ფერმები
- სოფლის მეურნეობაში გამოუყენებელი ტერიტორიები

შვეციის ჩაბმა. მალე შვეცია *ოცდაათწლიან ომში* (*1618—48*) ჩაება.

**ალტრუიზმი** (ფრანგ. altruisme<ლათ. alter — სხვა), მორალური პრინციპი, რ-იც გულისხმობს საკუთარ ეგოისტურ მისწრაფებათა დაძლევას და მოყვასზე უანგარო ზრუნვას, სხვების კეთილდღეობისათვის საკუთარი ინტერესების მსხვერპლად შეწირვას. მორალის თეორიაში ა. შემოიტანა ო. *კონტმა*. მისი აზრით, საზ-ბის მორალური სრულყოფა შესაძლებელია ალტრუისტული გრძნობის გაღვიძებით. უფრო ადრე მსგავს იდეებს ავითარებდნენ ა. შეფტსბერი, ფ. ჰატჩესონი, ჟ. ჟ. რუსო, ა. სმითი და ე. *კანტი*.

ბურჟ. იდეოლოგიის თვალსაზრისით, ადამიანი ბუნებით ეგოისტია, მაგრამ მორალურმა აღზრდამ უნდა დაძლიოს ეს გრძნობა. ბურჟ. თეორეტიკოსების აზრით, ადამიანთა შორის წინააღმდეგობის დაძლევა შეიძლება არა საზ. ურთიერთობათა შეცვლით, რაც არსებითად განსაზღვრავს პიროვნებისა და საზ-ბის ინტერესთა ურთიერთობას, არამედ პიროვნების სრულყოფით.

მარქსისტული ეთიკა დგას პირადი და საზ. ინტერესების ჰარმონიის თვალსაზრისზე. იგი არ უპირისპირებს ადამიანის „ეგოისტურ მისწრაფებებს" საზ. მოთხოვნებს. პიროვნების საზ. სასარგებლო საქმიანობა ამავე დროს პირადი ინტერესებისათვის ზრუნვაცაა. *რ. გაფრინდაშვილი.*

**ალტუნა** (Altoona), ქალაქი აშშ-ის ჩრდ.-აღმ. ნაწილში (პენსილვანიის შტატი), აპალაჩის მთებში. 63 ათ. მცხ. (1970). საფეიქრო მრეწვ. (ტრიკოტაჟის წარმოება), ლითონდამუშავება, მანქანათმშ. (ლოკომოტივების, სამგზავრო და სატვირთო ვაგონების წარმოება). პენსილვანიის რკინიგზის დეპო და დამხარისხებელი სადგური. ა-ის მახლობლად — ქვანახშირის მოპოვება.

**ალტფატერი** ვასილი მიხეილის ძე (1883, ვარშავა, — 20. IV. 1919, მოსკოვი), საბჭ. სამხ.-საზღვ. მოღვაწე. 1902 დაამთავრა საზღვ. კორპუსი, 1908 — საზღვ. აკადემია. მონაწილეობდა რუსეთ-იაპ. ომში, შემდეგ მსახურობდა ბალტიის ფლოტში და საზღვ. გენ. შტაბში. პირველი მსოფლიო ომის დროს იყო ჩრდ. ფრონტის მთავარსარდალთან არსებული სამხ.-საზღვ. სამმართველოს წარმომადგენელი, შემდეგ კი უფროსი, 1917 — კონტრ-ადმირალი. დიდი ოქტ. სოციალ. რევ. შემდეგ მსახურობდა საბჭ. სამხ.-საზღვ. ფლოტში. 1918 თებერვლიდან იყო საზღვ. გენ. შტაბის უფროსის თანაშემწე, აპრილიდან საზღვ. საქმეთა სახალხო კომისარიატის კოლეგიის, ოქტომბრიდან კი — რესპ. რევ.-სამხ. საბჭოს წევრი. ა. იყო საბჭ. რესპ. საზღვ. ძალების პირველი სარდალი. თვალსაჩინო როლი შეასრულა საბჭ. სამხ.-საზღვ. ფლოტის შექმნასა და პეტროგრადის დაცვაში.

**ალუბალი** (Cerasus), მერქნიანი მცენარის გვარი ვარდისებრთა ოჯახისა. აქვს მორიგეობით განლაგებული ფოთლები, თეთრი ან ვარდისფერი ყვავილები, შეკრებილი ქოლგა ყვავილედებად. ნაყოფი წვნიანია, კურკიანა. ა-ის 150 სახეობიდან სსრკ-ში ცნობილია 21. უფრო მეტად გავრცელებულია ჩვეულებრივი ა., ქონდარა ბალამწარა, ქვიშნარის ბალი. ა-ის გვარს მიეკუთვნება აგრეთვე *ბალი*. სსრკ-ში ა. ვაშლის შემდეგ ყველაზე გავრცელებული ხეხილოვანი მცენარეა (უკავია ხეხილოვან ნარგაობათა საერთო ფართობის დაახლ. 27%). ყინვაგამძლეა, ადრემსხმოიარე (მოსავალს იძლევა დარგვიდან მესამე-მეოთხე წელს), ყოველწლიურად მაღალმოსავლიანი (დაახლ. 10 *ტ ჰა*-ზე). ა-ის ნაყოფი გემრიელია, შეიცავს 7,3—17,5% შაქარს, 0,8—2,4% მჟავას, 0,15—0,88% მთრიმლავ ნივთიერებას. იყენებენ ნედლად და გადამუშავებულს (მურაბა, ჯემი, კომპოტი, ნაყენი, საკონდიტრო ნაწარმი). ა. გავრცელებულია ჩრდ. ნახევარსფეროს ბევრ ქვეყანაში. სსრკ-ში მოჰყავთ უკრაინაში, მოლდავეთში, ჩრდ. კავკასიაში, რსფსრ ცენტრ. რ-ნებში, ვოლგისპირეთში, ბელორუსიაში. საქართველოში გვხვდება ზ. დ. 1600 *მ*-მდე. ჩვენში გავრცელებული ა-ები უმთავრესად ჩ ვ ე უ ლ ე ბ რ ი ვ ა-ს (C. vulgaris) განეკუთვნება. ველური ფორმები არ გვხვდება. ვარაუდობენ, რომ ჩვეულებრივი ა. წარმოიშვა ბლისა და ქონდარა ბალამწარას ბუნებრივი შეჯვარებით. კულტ. ფორმებში განასხვავებენ 2 ჯგუფს — ბუჩქოვანსა და ხისებრს. ბუჩქოვანთა ნაყოფი მუქი ფერისაა, თითქმის შავი (ასეთ ნაყოფს მორელი ანუ გრიოტი ეწოდება). ცნობილია მათი გავრცელებული ჯიშები — ვლადიმირისა, ლიუბსკაია და სხვ.; ხისებრთ განეკუთვნება — ვარდისფერი ამორელი, ანადოლიისა და სხვ. სსრკ-ში აშენებენ ა-ის 100-მდე ჯიშს. საქართველოში კულტივირებულია ესპანურა, ვლადიმირისა და ლიუბსკაია; დარაიონებულია — ქართ. ალუბალი და პოდბელსკი.

ა-ს ამრავლებენ თესლით, ფესვის ამონაყარითა და საძირეზე მყნობით. კარგად ხარობს ალუვიურ-კარბონატულსა და თიხნარ ნიადაგზე. ა-ის მ ა ვ ნ ე ბ ლ ე ბ ი ა: *ალუბლის ხერხია*, ალუბლის ხვატარი, *ალუბლის ბუზი;* დ ა ა ვ ა დ ე ბ ე ბ ი ა: *ნაყოფის სიდამპლე*, კლასტეროსპორიოზი, *ვერტიცილიოზი*. *ე. ერისთავი.*

**ალუბლის ბუზი** (Rhagoletis cerasi), მწერი ჭრელფრთების ოჯახისა. მბზინავი ყავისფერი ბუზი (თითქმის შავი), სიგრძით 3—6 *მმ*. გამჭვირვალე ფრთებზე გარდიგარდმო 4 მუქი ზოლი აქვს. მატლი უფეხოა, მოყვითალო-თეთრი, სიგრძე — 6 *მმ*-მდე. ა. ბ. ნაყოფის რბილობში დებს თითო კვერცხს (სულ 150-მდე). ჭუპრი ნიადაგში იზამთრებს. წელიწადში იძლევა ერთ (ზოგჯერ ორ) თაობას. მატლი იკვებება ალუბლის, ბლის, გარგარისა და სხვ. ნაყოფით. ა. ბ. გავრცელებულია ევროპაში; სსრკ ევრ. ნაწილში (სამხრიდან ლენინგრ. ოლქამდე). საქართველოში ა. ბ. ალუბლის და ბლის კულტურების საშიში მავნებელია, განსაკუთრებით აზიანებს საგვიანო ჯიშებს (30—100%-ით). ბ რ ძ ო ლ ი ს ღ ო ნ ი ს ძ ი ე ბ ა ნ ი: მწკრივთაშორისებში ნიადაგის საშემოდგომო ხვნა და ხის შემობარვა; მოსავლის აღება შემჭიდროვებულ ვადებში და ნაყოფის საგულდაგულო კრეფა; ხის დროული დამუშავება *ინსექტიციდებით* (ვიდრე ბუზი კვერცხს დადებდეს).

**ალუბლის რინქიტი** (Rhynchites auratus), ხოჭო მილხვევიასებრთა ოჯახისა. მომწვანო-ჟოლოსფერი მწერი, სიგრძით 6—9 *მმ*. მატლი თეთრი, უფეხო, ყავისფერთავიანია. იმაგო და მატლი ნიადაგში იზამთრებს. ა. რ. გავრცელებულია დას. ევროპაში, სსრკ ევრ. ნაწილის ცენტრ. და სამხრ. ზოლში, სამხრ.-დას. ციმბირში, კავკასიაში, შუა აზიასა და სხვ.; საქართველოში თითქმის ყველგან გვხვდება. ხოჭო აზიანებს ბლის, ალუბლის, გარგარის, ქლიავის, ნუშისა და სხვ. კვირტებს, კოკრებს, ყვავილსა და ნასკვს, მატლი კი — ნაყოფს. ბ რ ძ ო ლ ი ს ღ ო ნ ი ს ძ ი ე ბ ა ნ ი: ხის დამუშავება *ინსექტიციდებით;* ხოჭოების ჩამობერტყვა საფენზე, ძირნაყარის შეგროვება, ხის შემობარვა; *ი. ბათიაშვილი.*

**ალუბლის ხერხია** (Caliroa limacina), მწერი ნამდვილი ხერხიების ოჯახისა. მბზინვარე შავი ფერისაა, აქვს გამჭვირვალე ფრთები. სხეულის სიგრძეა 4—5 *მმ*, ხოლო შავი ლორწოთი დაფარული მატლისა — 10—15 *მმ*. ა. ხ. ხერხისებრი კვერცხსადებით ფოთლის რბილობში დებს 71-მდე კვერცხს. მატლი ნიადაგში იზამთრებს. გავრცელებულია ყველგან. საქართველოში იძლევა 2—3 თაობას. ა. ხ-ს მატლი ღრღნის ალუბლის, ბლის, კომშის, მსხლის, იშვიათად ქლიავის, გარგარისა და სხვ. ფოთლის რბილობს (ძარღვებისა და ეპიდერმისის გარდა). ბ რ ძ ო ლ ი ს ღ ო ნ ი ს ძ ი ე ბ ა ნ ი: მცენარის დამუშავება *ინსექტიციდებით*; საშემოდგომო ხვნა და ხის შემობარვა.

**ალუბლიძირა** (Clitopilus prunulus), ქუდიანი სოკო *ფირფიტოვანთა* ოჯახისა. თეთრი ან მოყვითალო 3—10 *სმ*-იანი დიამეტრის ქუდი მაბრისებრად ჩაღრმავებულია, შუაში ფართო ბორცვაკი აქვს. ქუდის ქვედა მხარე ვარდისფერი ფირფიტებით არის დაფარული. სოკო მოკლე, თეთრ ფეხზე დგას. თეთრ რბილობს ფქვილის სუნი აქვს. გავრცელებულია ევროპაში, აფრიკასა და ამერიკაში. საქართველოშიც გვხვდება. საჭმელად იხმარება ახალმოკრეფილი. იზრდება ფოთლოვან ტყეებში, პარკებსა და ბაღებში ზაფხულ-შემოდგომით. *ი. ნახუცრიშვილი.*

**ალუვიონი**, ა ლ უ ვ ი უ რ ი ნ ა ლ ე ქ ი (ლათ. alluvio—ნარიყი, ნაყარი), მდინარეული ნალექი. შედგება გამოფიტვით და უწყვეტლივ მდინარეული წყლის მოქმედებით დაშლილი (იხ. *ეროზია*) ქანების სხვადასხვაგვარად დახარისხებული და დახარისხებელი მასალისაგან, რ-იც გრანულომეტრიული შედგენილობით შეიძლება იყოს კაჭარი, რიყის ქვა, ხვინჭკა, ქვიშა, თიხნარი და თიხა. მდინარეების ჭალა და ტერასები უმეტესად ამ ნალექებითაა აგებული. ა-თვის დამახასიათებელია ირიბი შრეობრივობა. ძველ დანალექ წყებებში იგი, ჩვეულებრივ, შეცემენტებულია და წარმოდგენილია მკვრივი ნამსხვრევი ქანებით (კონგლომერატებით, ქვიშაქვებით და სხვ.). ა. ზოგჯერ ძვირფას მინერალთა (პლატინა, ოქრო და სხვ.) ქვიშრობია.

**ალუვიური ნიადაგი**, მდინარის აკუმულაციური მოქმედებით წარმოქმნილი ნიადაგი. განეკუთვნება აზონალური ნიადაგების ჯგუფს (იხ. *ნიადაგის კლასიფიკაცია*). ა. ნ. გვხვდება ყველა ლანდშაფტურ ზონაში, სხვადასხვა სისქისა და განსხვავებული გრანულომეტრიული შედგენილობისაა; სხვადასხვა რაოდენობით შეიცავს კირს, ჰუმუსსა და საკვებ ელემენტებს; მეტ-ნაკლებად ხირხატიანი, ახასიათებს სუსტად დიფერენცირებული ჰორიზონტები და შრიანობა. საქართველოში ა. ნ-ების საკმაოდ დიდი მასივები გვხვდება კოლხეთის დაბლობზე, ქართლისა და კახეთის ვაკეებზე. განასხვავებენ მცირე სისქის ძლიერ ხირხატიან, საშუალო და დიდი სისქის, უკარბონატო, კარბონატულ, თიხიან-მძვრიან, ძლიერ კარბონატულ („ლამი"), დაჭაობებულ, გაეწრებულ, ჭალის ტყისა და სხვა ა. ნ-ს. აღმ. საქართველოში ა. ნ-ს უმეტესად იყენებენ ხორბლეულის, ხეხილის, ვაზისა და ბოსტნეულ-ბაღჩეული კულტურებისათვის; დას. საქართველოში მოჰყავთ სიმინდი და ბოსტნეული კულტურები, უკარბონატო ა. ნ-ზე კი გაშენებულია ჩაი.

*ლიტ.*: ს ა ბ ა შ ვ ი ლ ი მ., საქართველოს სსრ ნიადაგები, თბ., 1965. *ა. გოგაძეიშვილი.*

**ალუზია** (ლათ. allusio — გადაკვრით, ნართაულად თქმა), სტილისტიკური ფიგურა; საყოველთაოდ ცნობილი პოლიტ., ისტ. ან ლიტ. ფაქტის გადაკვრით მოხსენიება. ამ მიზნით ხშირად იყენებენ ფრთიან ფრაზებს (მაგ., „რუბიკონის გადალახვა" და სხვ.). ა-ს უწოდებენ აგრეთვე ისეთ გამოთქმებს, რ-შიც რომელიმე ისტ. ან ლიტ. გმირი ქარაგმულად არის ნახსენები. მაგ., „ქართველში გამოხედვაა იმ ერთი ვინმე მესხისა" (გალაკტიონი). აქ ნაგულისხმევია შოთა რუსთაველი. ა-ს იყენებენ მხატვრულ ლიტ-რაში, რიტორიკასა და ზეპირმეტყველებაში.

**ალუმინოთერმია** (*ალუმინი* და ბერძნ. thermē — სითბო, მხურვალება), ა ლ უ მ ი ნ ო თ ე რ მ უ ლ ი პ რ ო ც ე ს ი, ლითონთა ჟანგეულების ალუმინით აღდგენა ლითონებისა და შენადნობების მისაღე-




ალუბალი: 1. ყვავილიანი ტოტი; 2. ნაყოფიანი ტოტი.










ალუბლის ხერხია: 1. ზრდადასრულებული მწერი; 2. მატლი; 3. დაზიანებული ფოთოლი.

ბად (იხ. *ლითონთერმია*). ტიგელში ან შახტურ ღუმელში ყრიან დაფხვნილ კაზმს და ანთებენ. თუ აღდგენისას სითბო დიდი რაოდენობით გამოიყო, პროცესს ღუმელგარეშე ჩაატარებენ (ღ უ მ ე ლ გ ა რ ე შ ე ა.); ტემპ-რა 1900—2400°C აღწევს და წარმოქმნილი ლითონი წიდისაგან ადვილად განცალკევდება. თუ გამოყოფილი სითბო საკმარისი არ არის, კაზმს შემთბობ ნივთიერებას უმატებენ ან პროცესს რკალურ ღუმელში ატარებენ (ე ლ ე ქ ტ რ ო ღ უ მ ლ ი ს ა.).

ა-ს იყენებენ ძნელდნობადი ლითონების (ტიტანის, ნიობიუმის, ცირკონიუმის, ქრომისა და სხვ.) ნახშირბადმცირე მალეგირებელ შენადნობთა და ცეცხლგამძლე თერმიტკორუნდის მისაღებად. ა. აღმოაჩინა რუსმა მეცნიერმა ნ. ბეკეტოვმა (1859). ღუმელგარეშე ა. მრეწველობაში გერმ. ქიმიკოსმა ჰ. გოლდშმიდტმა დანერგა (1898).




ალუმინის საელექტროლიზო მძლავრი აბაზანა (ელექტროლიზერი): 1. კათოდური სალტეები; 2. ფსკერი (ნახშირის ბლოკები, კათოდი); 3. თხევადი ალუმინი; 4. ანოდის გარსაცმი («პერანგი»); 5. მოძრავი ჩარჩო; 6. ნახშირის თვითცხობადი ანოდი; 7. ანოდთან დენის მიმყვანი მანჭვალები.

**ალუმინი** (ლათ. Aluminium), Al, მენდელეევის პერიოდული სისტემის III ჯგ. ქიმ. ელემენტი, ატ. ნომერი 13, ატ. მასა 26,9815; მოვერცხლისფრო-მოთეთრო მსუბუქი ლითონი, შედგება ერთი სტაბილური იზოტოპისაგან $^{27}Al$. ნაერთებში სამვალენტოვანია; გვხვდება ერთვალენტოვანიც. თავისუფალი სახით ა. პირველად ჰ. ერსტედმა მიიღო (1825). ბუნებაში გავრცელების მხრივ ჟანგბადისა და სილიციუმის შემდეგ, მესამე ადგილი უჭირავს, ხოლო ლითონებს შორის — პირველი; დედამიწის ქერქში ა-ის შემცველობა 8,8%-ია. ცნობილია ა-ის რამდენიმე ასეული მინერალი (მაგ., *ალუმინსილიკატები*, ბოქსიტი, ნეფელინი, ალუნიტი და სხვ.). ა. კრისტალდება წახნაგცენტრირებულ კუბურ სისტემაში პარამეტრით a=4,0413 Å ა. სითბოსა და ელექტრობის კარგი გამტარია, პლასტიკურია, ახასიათებს მცირე სიმკვრივე (2698,9 *კგ/მ*³ 20°C), სიმტკიცე და სისალე. კარგად პრიალდება და ანოდდება, არეკვლის უნარით უახლოვდება ვერცხლს, ადვილი დასამუშავებელია (ჭედადია, იგლინება). ა-ის თვისებები დამოკიდებულია მის სისუფთავეზე. განსაკუთრებით სუფთა ა-ის (99,996%) $t_{დნ}$ 660,24°C, $t_{დუღ.} \approx 2500°C$; ელექტროგამტარობა (20°C) სპილენძის ელექტროგამტარობის 65,5%-ს შეადგენს. ა. ჰაერზე იჟანგება და ალუმინის ჟანგის თხელი, მტკიცე, გამჭვირვალე აფსკით იფარება, რ-იც იცავს ლითონს შემდგომი ჟანგვისაგან და მის მაღალ ანტიკოროზიულ თვისებებს განაპირობებს. ა. ატმოსფერული კოროზიისადმი, ზღვისა და მტკნარი წყლების მიმართ მედეგია, პრაქტიკულად არ რეაგირობს კონცენტრირებულ და ძლიერ განზავებულ აზოტმჟავასთან, ორგ. მჟავებსა და კვების პროდუქტებთან, მაგრამ ვერცხლისწყლის, ნატრიუმის, მაგნიუმის, სპილენძისა და სხვა მინარევების თანაობისას აფსკის მთლიანობა ირღვევა და მისი დამცავი მოქმედება ძლიერ მცირდება. ა-ის ფხვნილი გავარვარებისას ენერგიულად იწვის ჰაერზე. ჟანგბადის ნაკადში წვის დროს ტემპ-რა 3000°C აღწევს. წითლად გავარვარებულ ა-თან ფთორი ენერგიულად ურთიერთქმედებს და წარმოქმნის ალუმინფთორიდს. ქლორი და თხევადი ბრომი ა-თან რეაგირობს ოთახის ტემპ-რაზე, იოდი — გახურებისას, აზოტი, ნახშირბადი და გოგირდი — მხოლოდ მაღალ ტემპ-რაზე და წარმოიქმნება შესაბამისად ნიტრიდი AlN, კარბიდი $Al_4C_3$ და სულფიდი $Al_2S_3$. ა. წყალბადთან არ ურთიერთმოქმედებს, ამიტომ ა-ის ჰიდრიდს არაპირდაპირი გზით იღებენ. ა. ადვილად იხსნება ტუტეებში. მისი მარილების უმრავლესობა წყალში კარგად იხსნება, წყალხსნარებს მჟავა რეაქცია აქვს.

მრეწველობაში ა-ს გამდნარ კრიოლითში ($Na_3AlF_3$) გახსნილი თ ი ხ ა მ ი წ ი ს $Al_2O_3$ ელექტროლიზით ღებულობენ. საელექტროლიზო აბაზანა (ნახ.), რ-შიც ა. მიიღება, სითბოსა და ელექტრობის საიზოლაციო მასალით (ცეცხლგამძლე აგურით), ნახშირის ფილებითა და ბლოკებით ამოგებული რკინის გარსაცმია. აბაზანის მუშა სივრცე შევსებულია გამდნარი ელექტროლიტით, რ-იც შედგება თიხამიწისა (6—8%) და კრიოლითისაგან (94—92%). ელექტროლიტს ჩვეულებრივ უმატებენ $AlF_6$ და კალიუმისა და მაგნიუმის ფთორიდების ნარევს (5—6%). კათოდად გამოყენებულია აბაზანის ქვედი, ანოდად — ელექტროლიტში ჩაძირული ნახშირის გამომწვარი ბლოკები ან ნატენი თვითშეცხობადი ელექტროდები. დენის გავლისას გამდნარი ალუმინი კათოდზე გამოიყოფა და გროვდება ქვედზე, საიდანაც ვაკუუმციცხვით იღებენ. დაქლორვის შედეგად მიიღებენ პირველად ა-ს (99,7%), რ-საც ყალიბებში ჩაასხამენ. მაღალი სიწმინდის ა-ს (99,9965%) იღებენ პირველადი ა-ის ელექტროლიზური რაფინირებით, უმაღლესი სიწმინდისას (99,999%) — ზონური ლღობითა და დისტილაციით სუბფთორიდის საშუალებით. თანამედროვე ელექტროლიზერებში იყენებენ 150 *კა* დენის ძალას. ა-სა და განსაკუთრებით მის შენადნობებს (იხ. *ალუმინის შენადნობები*) ფართოდ იყენებენ ტექ. სხვადასხვა დარგში (ელექტროტექნიკა, ტრანსპ., მეტალურგია, ატომური ენერგეტიკა და სხვ.). მაღალი სისუფთავის ა-გან ამზადებენ ქიმ. აპარატურას ($HNO_3$ -ის წარმოებისათვის), კონდენსატორებს, კაბელებს, დენის გამმართველებს, საკვები პროდუქტების საფუთავ კილიტას, რეზერვუარებს, ამრეკლ სარკეებს. ა-ს იყენებენ აგრეთვე ფეთქებად ნივთიერებათა (ამონალი, ალუმოტოლი) დასამზადებლად და სხვ.

*ლიტ.*: Беляев А. И., История алюминия, «Труды Ин-та истории естествознания и техники», 1959, т. 20; Беляев А. И., Раппопорт Н. Б., Фирсанова Л. А., Электрометаллургия алюминия, М., 1953; Получение чистого алюминия, [М.], 1967.

ა ლ უ მ ი ნ ი ს გ ე ო ქ ი მ ი ა. ა. იმ ელემენტების რიცხვს ეკუთვნის, რ-იც თითქმის ყველა ქანის შედგენილობაში გვხვდება ამა თუ იმ ალუმინშემცველი მინერ. სახით. ჟანგბადთან დიდი სწრაფვის გამო ა. ძირითადად გვხვდება ჟანგბადშემცველი ნაერთების სახით. ა. დიდ როლს ასრულებს დედამიწის ქერქში მიმდინარე ენდოგენურ პროცესებში. იგი მრავალი ქანმაშენი მინერალის შედგენილობაშია (მინდვრის შპატები, ქარსები, გრანატები, კორუნდი და სხვ.). ენდოგენური გზით წარმოქმნილ მინერალთა უმრავლესობა ეგზოგენური პროცესების გავლენით იფიტება, რაც იწვევს ა-ის შემდგომ მიგრაციას. გამოფიტვის პროცესების შედეგად წარმოიშობა ა-ის მრავალი მეორეული მინერალი. ა-ის დიდი ნაწილი ჰიდროჟანგების სახით ილექება ზღვიურ აუზებში და წარმოშობს ბოქსიტებს.

*ლიტ.*: Гаврусевич Б. А., Основы общей геохимии, М., 1968.

**ალუმინიანი ბრინჯაო,** იხ. სტ-ში *ბრინჯაო*.

**ალუმინიანი თითბერი,** იხ. სტ-ში *თითბერი*.

**ალუმინის კარტელი,** ერთ-ერთი მძლავრი საერთაშ. მონოპოლისტური გაერთიანება. შეიქმნა 1896, როდესაც კანადისა და შვეიცარიის ალუმინის კომპანიებმა ხელშეკრულება დადეს ალუმინის მსოფლიო ბაზრის დანაწილებაზე. მის შექმნას ხელს უწყობდა კაპიტალ. სახელმწიფოებში ალუმინის მრეწვ. კონცენტრაციის მაღალი დონე. ალუმინის მრეწვ. არათანაბარზომიერი განვითარების გამო ა. კ. რამდენჯერმე დაიშალა (1901, 1906, 1912, 1915). 1926 დაიდო კარტელური ხელშეკრულება ევროპის სახელმწიფოთა ალუმინის კომპანიებს შორის. 1929—33 მსოფლიო ეკონ. კრიზისმა გაამწვავა კონკურენცია ევროპის ა. კ-სა და კანადის ალუმინის მრეწვ. შორის. 1931 კანადის ალუმინის კომპანიები ა. კ-ში გაერთიანდნენ. ა. კ-ის ფორმალური წევრები იყვნენ გერმანიის, საფრანგეთის, შვეიცარიის, დიდი ბრიტანეთის, კანადისა და ნორვეგიის ალუმინის კომპანიები. 1938 ა. კ. ფორმალურად კონტროლს უწევდა კაპიტალ. ქვეყნებში ალუმინის წარმოების 71,1% და ბატონობდა ალუმინის მსოფლიო კაპიტალ. ბაზარზე. ამით ა. კ. ინარჩუნებდა მაღალ ფასს ალუმინზე. II მსოფლიო ომის შემდეგ ა. კ-ს ჩამოსცილდა ალუმინის უდიდესი მწარმოებელი გერმანია, ხოლო აშშ-სა და კანადაში ალუმინის წარმოების ზრდამ შეცვალა ძალთა თანაფარდობა კაპიტალ. ქვეყნების ალუმინის მრეწველობაში.

**ალუმინის კონსტრუქციები** მ შ ე ნ ე ბ ლ ო ბ ა შ ი, ლითონის კონსტრუქციების სახეობა. ამზადებენ უმთავრესად ალუმინის შენადნობების ან ტექ. ალუმინისაგან. ა. კ-ის (ფერმების, ჩარჩოების, თაღების, კიდული დიდმალიანი გადახურვების, სახურავის, საკედლე და გათბობის პანელების, ფანჯრის ალათებისა და სხვ.) ღირსება ის არის, რომ მსუბუქი, მტკიცე, ხანგამძლე და სეისმომედეგია, მზადდება ინდუსტრიულად. ა. კ-ის გამოყენება ეფექტურია დასაშლელ-ასაწყობ ნაგებობებში (განსაკუთრებით შორეულ, ძნელად მისადგომ რ-ნებში). ა. კ. ფოლადის კონსტრუქციებზე უფრო ხანგამძლეა, რაც განპირობებულია ალუმინის კოროზიამედეგობით. არსებობს ალუმინის დაშტამპული და ნაგლინი პროფილების სორტამენტები (იხ. *ნაგლინის სორტამენტი*). თუ მზიდ კონსტრუქციებში (იხ. *სამშენებლო კონსტრუქციები*) ფოლადს ალუმინით შევცვლით, კონსტრუქციის წონა 2—6-ჯერ შემცირდება. ა. კ-ის (კარ-ფანჯრის ალათების, საკედლე პანელების) გარეგანი სახის გასაუმჯობესებლად ზოგჯერ მიმართავენ ზედაპირის დაანოდებას, მომინანქრებას და სხვ. ა. კ-ის ელემენტებს აერთებენ მოქლონვით ან შედუღებით (უფრო გავრცელებულია არგონ-რკალური შედუღება). ა. კ-ს შეიძლება მივცეთ ნებისმიერი ფორმა. სიმსუბუქის გამო მას სხვა ლითონის კონსტრუქციებთან შედარებით მნიშვნელოვანი უპირატესობა ენიჭება (განსაკუთრებით დიდმალიან ნაგებობათა — სპორტდარბაზების, სტადიონებისა და სხვ. გადახურვისას).

*ლიტ.*: რ ა ზ მ ა ძ ე ა., ალუმინის შენადნობები მშენებლობასა და კონსტრუქციებში, თბ., 1964; Попов С. А., Строительные конструкции из алюминиевых сплавов, М., 1963; Тарановский С. В., Хохарин А. Х., Конструкции из алюминиевых сплавов, М., 1961.

*ა. რაზმაძე.*

**ალუმინის მადანი,** მინერალები და ქანები, რ-ებისგანაც ალუმინს ღებულობენ. მადნისაგან პირველად იღებენ ნახევარპროდუქტს — თიხამიწას $Al_2O_3$, ხოლო შემდეგ *ელექტროლიზით* — ალუმინს.

ძირითადი მადნებია ბოქსიტები, ნეფელინიან-სიენიტური, ნეფელინიან-აპატიტიანი ქანები და ლატერიტები. საწარმოო მნიშვნელობის მინერალებია ბიომიტი,

**ალუმინის მადანი**

საბადოები საბჭოთა კავშირში

ურალი
ციმბირი
ყაზახეთი
ლენინგრადის ოლქი
კავკასია

საბადოები საზღვარგარეთ

ჩინეთი
რუმინეთი
უნგრეთი
საფრანგეთი
კ. იამაიკა
გაიანა
განა
გვინეის რესპუბლიკა
ინდოეთი
აშშ

დიასპორი ($Al_2O_3$ — 85%), ჰიდრარგილიტი (ჰიბსიტი, $Al_2O_3$ — 65,4%), ალუნიტი ($Al_2O_3$—37%), ნეფელინი ($Al_2O_3$—34%), ლეიციტი ($Al_2O_3$—23,5%), კაოლინი ($Al_2O_3$—40%-მდე). საბადოები ცნობილია ჩინეთში, რუმინეთში, უნგრეთში, საფრანგეთში, კ. იამაიკაზე, გაიანაში, განაში, გვინეის რესპუბლიკაში, ინდოეთში, აშშ-ში და სხვ. სსრკ-ში — ურალზე, ციმბირში, ყაზახეთში, ლენინგრ. ოლქში, კავკასიაში და სხვ. საქართველოში ცნობილია ქუთაისის მიდამოების ანალციმიანი ქვიშაქვები და შავი ზღვის სანაპიროს ლატერიტები.

**ალუმინის მონოპოლიები,** კაპიტალ. ქვეყნებში ალუმინის მრეწველობის უდიდესი საწარმოო გაერთიანებანი. პირველადი ალუმინის მთელი კაპიტალ. წარმოების 60% თავმოყრილია 4 კომპანიაში, რ-თაგან 3 აშშ-შია და 1 კანადაში. აშშ-ში ალუმინის მრეწვ.ამ „დიდ სამეულზე" მოდის ქვეყნის პირველადი ალუმინის წარმოების 90%. ალუმინის ორ-ორი მონოპოლიაა გაბატონებული კანადაში („ალკენი" და „კენეიდიან ბრიტიშ ალუმინიუმი"), საფრანგეთში („*პეშინე* ს. ა." და „იუჟინი"), გფრ-ში („ფავი" და „რაინფელდენი"); თითო — შვეიცარიაში, შვეციასა და ავსტრიაში. ა. მ. აერთიანებენ ნედლეულის მომპოვებელ საწარმოებსაც. ა. მ-ს შორის განაწილებულია ბოქსიტების გამოკვლეული საბადოები, რ-თა ნახევარზე მეტი ეკონ. ჩამორჩენილ რაიონებშია (იამაიკა, სურინამი, გაიანა, გვინეა, განა, სიერა-ლეონე და ა. შ.).

ა. მ. სრული წარმოებრივი ციკლის მქონე მძლავრ კომბინატებს აერთიანებენ (ბოქსიტების მოპოვება, თიხამიწის, ალუმინისა და ელექტროენერგიის წარმოება). უდიდეს ა. მ-ს აქვთ საკუთარი ფლოტი და რკინიგზები. ისინი ხელს უშლიან ახალი კომპანიების წარმოშობას და მთლიანად ბატონობენ მრეწვ. ამ დარგში. ა. მ., როგორც კარტელური შეთანხმების წევრები, ერთმანეთს შორის ინაწილებენ ნედლეულის წყაროებსა და გასაღების ბაზრებს, ადგენენ და ინარჩუნებენ მაღალ ფასებს. XX ს. 50-იანი წ-იდან აშშ-ისა და კანადის ა. მ-მა შეაღწიეს დას. ევროპის ქვეყნების ალუმინის მრეწველობაში. მაგ., ინგლისში მათ ხელში აიღეს პირველადი ალუმინის მწარმოებელი ერთადერთი მონოპ. გაერთიანების „ბრიტიშ ალუმინიუმ კომპანი ლტდ"-ის პროდუქციის 80%. ა. მ-ის საქმიანობაში აქტიურად მონაწილეობს სახელმწ. კაპიტალი. ა. მ-ის პროდუქციის დიდი ნაწილი სამხ.-სტრატეგიული დანიშნულებისაა. II მსოფლიო ომის დროს ა. მ. მთავრობის მაღალმომგებიან დაკვეთებს ასრულებდნენ.

ა. მ-იდან უმნიშვნელოვანესია: „*ალუმინიუმ კომპანი ოვ ამერიკა*" („ალკოა"), დაარსდა 1888; „ალკენ ალუმინიუმი" („ალკენი", 1966-მდე „ალტედი"), დაარსდა 1928, კანადის ერთ-ერთი უდიდესი სამრეწვ. კომპანია; „რეინოლდს მეტალს კომპანი" სიდიდით მეორე ალუმინის კომპანიაა აშშ-ში, დაარსდა 1928, ალუმინს აწარმოებს 1941-იდან, 1966 ამზადებდა აშშ-ში წარმოებული ალუმინის 1/4-ს. იგი ალუმინის ფოლგის ძირითადი მწარმოებელია. ამუშავებს ბოქსიტების საბადოებს აშშ-ში, იამაიკაზე, გაიანაში, საბერძნეთსა და აფრ. ქვეყნებში. II მსოფლიო ომის შემდეგ შეაღწია დას. ევრ. ქვეყნების მრეწველობაში; „კაიზერ ალუმინიუმ ენდ კემიკლ კორპორეიშენი", დაარსდა 1940 და ამზადებს აშშ ალუმინის 25%-ს, მონაწილეობს ინგლ., გფრ, ბელგიის, შვეიც. და აშშ ალუმინის ნახევარფაბრიკატების წარმოებაში, აქვს საწარმოები სამხრ. ამერიკაში. მუშაობს ძირითადად აშშ-ისა და იამაიკის ბოქსიტებზე. ევროპაში ალუმინის უდიდესი მონოპოლიაა „პეშინე ს. ა." (საფრანგეთი), დაარსდა 1855, მის წილად მოდის დას. ევროპაში წარმოებული ალუმინის 20% და საფრანგეთში წარმოებული ალუმინის 80%. იგი მონაწილეობს კამერუნის, აშშ-ის, საბერძნეთისა და ესპ. ალუმინის მრეწველობაში. მუშაობს საფრ., საბერძნეთისა და კამერუნის ბოქსიტებზე. მნიშვნელოვან როლს ასრულებს საფრანგეთის ქიმ. მრეწველობაში. 1967 შთანთქა კომპანია „ტრეფიმეტო" და დაიწყო ფერადი და ძვირფასი ლითონების წარმოება. „პეშინე ს. ა." შედის საფრ. უდიდეს სამრეწვ. მონოპოლიათა ხუთეულში; მონაწილეობს ქვეყნის ატომურ მრეწველობაში. შვეიცარიული კომპანია „ალიუსიუისი", რ-იც დაარსდა 1888, სიდიდით მეორეა დას. ევროპაში, მონაწილეობს შვეიც., აშშ, გფრ, იტალ., ნორვ., ნიდერ., ავსტრ., სამხრ. აფრ. რესპ. საწარმოთა საქმიანობაში. ამუშავებს საფრანგეთში, იტალიაში, საბერძნეთსა და სიერა-ლეონეში მოპოვებულ ბოქსიტებს. „ფერაინიგტე ალუმინიუმ-ვერკე ა. გ." („ფავი", 1917), რ-იც სახელმწ. საკუთრებას წარმოადგენს, ამზადებს გფრ-ში წარმოებული ალუმინის 80%-ს, მონაწილეობს საბერძნეთის, გვინეისა და ავსტრალ. ბოქსიტების მოპოვებაში. აქვს ალუმინის ნაგლინის უდიდესი ქ-ნა დას. ევროპაში.

**ალუმინის მრეწველობა,** ფერადი მეტალურგიის დარგი, რ-იც აერთიანებს ლითონური ალუმინის საწარმოებს. მოიცავს შემდეგ ძირითად წარმოებებს: ალუმინის მადნეულის მოპოვება, მადნეულისაგან ან კონცენტრატებისაგან თიხამიწის (ალუმინის ჟანგის), ელექტროდებისა და ანოდის მასის, ფთორიდული მარილების (კრიოლითის, ალუმინისა და ნატრიუმის ფთორიდების) წარმოება, ლითონური ალუმინის გამოდნობა და მისგან ნახევარფაბრიკატების მიღება. წარმოებისა და მოხმარების მხრივ ფერად ლითონებს შორის ალუმინს პირველი ადგილი უკავია. ალუმინის მთავარი მომხმარებლებია საავიაციო, ელექტროტექნიკური, საავტ., მანქანათმშ. და ლითონდასამუშ. მრეწვ. სხვა დარგები, აგრეთვე მშენებლობა, რკინიგზის ტრანსპ., ქიმ. და კვების მრეწველობა. 1900 მსოფლიოში ალუმინს აწარმოებდა 6 ქვეყანა, II მსოფლიო ომამდე — 16, ხოლო 1972 — 39. ალუმინის წარმოების ძირითადი ნედლეულია ბოქსიტები, მისგან ღებულობენ თიხამიწას. თიხამიწის შემდგომი გადამუშავების შედეგად კი ალუმინი მიიღება. ერთი *ტ* ლითონური ალუმინის წარმოებისათვის საჭიროა დაახლ. 1930 *კგ* თიხამიწა, 50 *კგ* ფთორიდული მარილი, 550 *კგ* ნახშირის ელექტროდი და 18000 *კვტ. სთ* ელექტროენერგია. ა. მ. ერთ-ერთი ყველაზე ენერგიატევადი დარგია, ამიტომ მისი განვითარების მთავარი პირობაა იაფი ელექტროენერგია. მსხვილი ა. მ. შეიქმნა XIX ს. 80-იანი წწ. მეორე ნახევარში, როდესაც დაამუშავეს კრიოლით-თიხამიწის ნადნობის ელექტროლიზის გზით ალუმინის წარმოებისა და ბოქსიტებისაგან თიხამიწის მიღების ხერხები. მიუხედავად იმისა, რომ რუსი მეცნიერები წამყვან როლს ასრულებდნენ ალუმინის წარმოების თეორ. საკითხების დამუშავებაში, მეფის რუსეთს საკუთარი ა. მ. არ გააჩნდა.

სსრკ-ში მძლავრი ა. მ. შეიქმნა ქვეყნის სოციალ. ინდუსტრიალიზაციის წლებში. ა. მ-ის ორგანიზაციისათვის დიდი მნიშვნელობა ჰქონდა 1920 ვ. ი. ლენინის ინიციატივითა და ხელმძღვანელობით შემუშავებულ *გოელროს გეგმას*. პირველი ჰესი, რ-იც ამ გეგმის საფუძველზე აშენდა მდ. ვოლხოვზე (1926), გახდა სსრკ-ში პირველი — ვოლხოვის ალუმინის ქ-ნის (1932) ენერგეტ. ბაზა. 1933 დნეპრჰესის ელექტროენერგიის ბაზაზე აშენდა დნეპრის ალუმინის ქ-ნა. II მსოფლიო ომამდე სსრკ-ში აშენდა ტიხვინის თიხამიწის ქ-ნა (1938), ურალის ალუმინის ქ-ნა (1939) და სხვ. ომის წლებში სსრკ-ის ა. მ-მ დიდი ზარალი განიცადა, მწყობრიდან გამოვიდა ვოლხოვისა და დნეპრის ალუმინის ქ-ნები. კომ. პარტიამ და საბჭ მთავრობამ შეიმუშავეს ღონისძიებები მათ აღსადგენად, ურალსა და ციმბირში ა. მ-ის ახ. მძლავრი საწარმოების შესაქმნელად. 1943 ამუშავდა ნოვოკუზნეცკის ალუმინის ქ-ნა, 1945 — ბოგოსლოვსკის ქ-ნა ურალში, 1951 — კანდალაქშისა და 1954 — ნადვოიცკის ქ-ნები სსრკ-ის ჩრდ.-დასავლეთში; 1950 — ქანაქერისა სომხ. სსრ-ში და 1955 — სუმგაითისა აზერბ. სსრ-ში; 1959 — ვოლგოგრადის ალუმინის ქ-ნა და ა. შ. 1959—71 ალუმინის წარმოება სსრკ-ში 2,5-ჯერ და მეტად გაიზარდა. ა. მ-ის შემდგომი განვითარებისათვის ხელსაყრელი პირობებია ციმბირსა და ყაზახეთში, სადაც მძლავრი ელექტროსადგურები (ბრატსკის, ირკუტსკის, კრასნოიარსკის) და თურღაის ბოქსიტების მდიდარი საბადოებია. საქ. სსრ მრეწვ. მთლიან პროდუქციაში 1968-მდე ა. მ-ის ხვედრითი წონა სრულიად უმნიშვნელო იყო. 1968-იდან საქართვ. ა. მ-ის მოცულობა იზრდება მეორეული ალუმინის წარმოების გაფართოების ხარჯზე.

მნიშვნელოვნად განვითარდა ა. მ. სოციალისტურ ქვეყნებში: უნგრეთში, გდრ-ში, ჩინეთში, პოლონეთში, რუმინეთში, ჩეხოსლოვაკიასა და იუგოსლავიაში. მაღალხარისხოვანი ბოქსიტების დიდი მარაგია იუგოსლავიასა და უნგრეთში.

კაპიტალ. ქვეყნებში ა. მ. ეკონ. ერთ-ერთი მთავარი დარგია. 1971 ალუმინის წარმოება შეადგენდა (ათას *ტ*): აშშ-ში — 3564, კანადაში — 806, იაპონიაში — 893, ნორვეგიაში — 528, საფრანგეთში — 384, გფრ-ში — 428, იტალიაში — 117, ავსტრალიაში — 223, ინგლისში — 119. ალუმინის კაპიტალ. წარმოების ნახევარზე მეტი თავმოყრილია აშშ-სა და კანადაში. სწრაფად ვითარდება ა. მ. იაპონიაში, აგრეთვე ზოგიერთ განვითარებად ქვეყანაში.

*ლიტ.*: Беляев А. И., Металлургия легких металлов (Общий курс), 5 изд., М., 1962; Лайнер А. И., Производство глинозема. Уч пособие, М., 1961; Машовец В. П., Электрометаллургия алюминия, ч. 1, Л.—М., 1938.

**ალუმინის ჟანგი,** თიხამიწა, $Al_2O_3$, ალუმინის ნაერთი ჟანგბადთან. სუფთა ა. ჟ. უფერო კრისტალებია, $t_{დნ}$ 2050°C. ცნობილია α, β და γ მოდიფიკაციები. ამათგან ბუნებაში გვხვდება α — $Al_2O_3$ უფერო მინერალ *კორუნდის* სახით. სხვადასხვა ლითონების ჟანგეულებით შეფერილი α — $Al_2O_3$-ის კრისტალები ძვირფასი ქვებია (*ლალი*, *საფირონი*, *ზურმუხტი* და სხვ.). ალუმინის მარილების 600 — 900°C-ზე გახურებით მიიღება კუბური მოდიფიკაციის γ — $Al_2O_3$, რ-იც 900—1200°C-ზე შეუქცევადად გადადის α — $Al_2O_3$-ში. ა. ჟ. წყალში არახსნადი ამფოტერული ჟანგეულია, ურთიერთქმედებს მჟავებთან და ტუტეებთან. ა. ჟ-ს ღებულობენ ბოქსიტების, ნეფელინების, კაოლინებისა და სხვ. გადამუშავებით. სუფთა ა. ჟ-ს ღებულობენ ავტოკლავებში ბოქსიტების გახურებით ნატრიუმის ტუტესთან (კ. ი. ბაიერის ხერხი) ან კირქვასთან და სოდასთან (მშრალი ხერხი) შეცხობით. ა. ჟ-ს იყენებენ უმთავრესად ალუმინის წარმოებაში, აგრეთვე ცეცხლგამძლე მასალის დასამზადებლად, ალუმინის მარილების მისაღებად. ე. წ. აქტიურ ა. ჟ-ს წვრილკრისტალური ფხვნილის სახით იყენებენ ადსორბენტად (ქრომატოგრაფიაში) და კატალიზატორად; კორუნდს ხმარობენ საჭრისებად, აბრაზიულ მასალად და სხვ.

*ლიტ*: Лайнер А. И., Производство глинозема. Уч. пособие, М., 1961.

**ალუმინის მრეწველობა**

კაპიტალისტური ქვეყნები

(ათასი *ტ*, 1971)

| | |
|---|---|
| აშშ | 3564 |
| იაპონია | 893 |
| კანადა | 806 |
| ნორვეგია | 528 |
| გფრ | 428 |
| საფრანგეთი | 384 |
| ავსტრალია | 223 |
| ინგლისი | 119 |
| იტალია | 117 |

ცხრ. 1. — ზოგიერთი დეფორმირებადი ალუმინის შენადნობის ქიმიური შედგენილობა და მექანიკური თვისებები (1 *მეგნ/მ*$^2$≈0,1 *კგძ/მმ*$^2$; 1 *კგძ/მმ*$^2$≈10 *მეგნ/მ*$^2$)

| შენადნობის მარკა Д | ძირითადი ელემენტები (% მასით)[1] | | | | | ნახევარფაბრიკატები[2] | ტიპური მექან. თვისებები[3] | | |
|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|
| | Cu | Mg | Zn | Si | Mn | | სიმტკიცის ზღვარი $\sigma_b$ *მეგნ/მ*$^2$ | დენადობის ზღვარი $\sigma_{0,2}$ *მეგნ/მ*$^2$ | ფარდობითი წაგრძელება $\delta$, % |
| AMr1 | <0,01 | 0,5—0,8 | — | <0,05 | — | ფურ | 120 | 50 | 27,0 |
| AMr6 | <0,1 | 5,8—6,8 | <0,2 | <0,4 | 0,5—0,8 | ფურ, ფილ, წ, პრ | 340 | 170 | 20,0 |
| АД31 | <0,1 | 0,4—0,9 | <0,2 | 0,3—0,7 | <0,1 | წ, (ფურ, პრ) | 240 | 220 | 10,0 |
| АД33 | 0,15—0,4 | 0,8—1,2 | <0,25 | 0,4—0,8 | <0,15 | პრ, (წ, ფურ) | 320 | 260 | 13,0 |
| AB | 0,2—0,6 | 0,45—0,9 | <0,2 | 0,5—1,2 | 0,15—0,35 | ფურ, ნაშტ, მ, წ, პრ | 340 | 280 | 14,0 |
| AK6 | 1,8—2,6 | 0,4—0,8 | <0,3 | 0,7—1,2 | 0,4—0,8 | ნაშტ, ნ, წ | 390 | 300 | 10,0 |
| AK8 | 3,9—4,8 | 0,4—0,8 | <0,3 | 0,6—1,2 | 0,4—1,0 | ნაშტ, ნ, პრ, ფურ | 470 | 380 | 10,0 |
| Д1 | 3,8—4,8 | 0,4—0,8 | <0,3 | <0,7 | 0,4—0,8 | ფილ, (ფურ, პრ, მ), ნაშტ, ნ | 380 | 220 | 12,0 |
| Д16 | 3,8—4,9 | 1,2—1,8 | <0,3 | <0,5 | 0,3—0,9 | ფურ, (პრ, მ, მავ) | 440 | 290 | 19,0 |
| Д19 | 3,8—4,3 | 1,7—2,3 | <0,1 | <0,5 | 0,5—1,0 | პრ, (ფურ) | 460 | 340 | 12,0 |
| B65 | 3,9—4,5 | 0,15—0,3 | <0,1 | <0,25 | 0,3—0,5 | მავ | 400 | — | 20,0 |
| AK4—1[4] | 1,9—2,5 | 1,4—1,8 | <0,3 | <0,35 | <0,2 | პან, პრ (ნაშტ, ფილ, ფურ) | 420 | 350 | 8,0 |
| Д20 | 6,0—7,0 | <0,05 | <0,1 | <0,3 | 0,4—0,8 | ფურ, პრ (პან, ნაშტ, ნ, წ) | 400 | 300 | 10,0 |
| ВАД23[5] | 4,9—5,8 | <0,05 | <0,1 | <0,3 | 0,4—0,8 | პრ, (წ, ფურ) | 550 | 500 | 4,0 |
| 01420[6] | <0,05 | 5,0—6,0 | — | <0,007 | 0,2—0,4 | ფურ (პრ) | 440 | 290 | 10,0 |
| B92 | <0,05 | 3,9—4,6 | 2,9—3,6 | <0,2 | 0,6—1,0 | ფურ (ფილ, ზ, წ, ნ), ნაშტ, პრ | 450 | 320 | 13,0 |
| 0,1915[7] | <0,1 | 1,3—1,8 | 3,4—4,0 | <0,3 | 0,2—0,6 | ფურ (პრ) | 350 | 300 | 10,0 |
| B93 | 0,8—1,2 | 1,6—2,2 | 6,5—7,3 | <0,2 | <0,1 | ნაშტ, (ნ) | 480 | 440 | 2,5 |
| B95 | 1,4—2,0 | 1,8—2,8 | 5,0—7,0 | <0,5 | 0,2—0,6 | ფურ, ფილ, ნ, ნაშტ, პრ, წ | 560 | 530 | 7,0 |
| B96 | 2,2—2,8 | 2,5—3,5 | 7,6—8,6 | <0,3 | 0,2—0,5 | პრ (პან, ნ, ნაშტ) | 670 | 630 | 7,0 |

[1]. ყველა შენადნობში მინარევის სახითაა Fe და Si: ზოგიერთ შენადნობში შეაქვთ Cr, Zr, Ti,Be მცირე დანამატები. [2]. ნახევარფაბრიკატები: ფურ—ფურცელი; პრ—პროფილი; წ—წნელი; ნ — ნაჭედი; ნაშტ—ნაშტამპი; მავ—მავთული; მ—მილები; ფილ—ფილები; პან—პანელი; ზ—ზოლი; კ — კილიტა. [3]. ტიპური მექანიკური თვისებების რიცხვითი მონაცემი ეხება ფრჩხილებს გარეთ დაწერილ ნახევარფაბრიკატებს. [4]. 1, 8—1,3% Ni და 0,8—1,3%-Fe დამატებით; [5]. 1,2 — 1,4% Li დამატებით; [6]. 1,9—2,3% Li დამატებით; 7. 0,2—0,4% Fe დამატებით.

**ალუმინის შაბი,** მარილი, რ-საც წარმოქმნის ალუმინსულფატი ზოგიერთ ერთვალენტოვან ლითონის სულფატთან. ა. შ-ის ზოგადი ფორმულაა $R_2SO_4 \cdot Al_2(SO_4)_3 \cdot 24H_2O$ (სადაც R — K, Na, $NH_4$ და ა. შ.). რადგანაც ა. შ. კომპლექსნაერთია, მის ფორმულას ხშირად $R[Al(SO_4)_2] \cdot 12H_2O$ სახით წერენ. ა. შ. წყალში კარგად ხსნადი, უფერო კრისტალებია, გახურებისას კარგავს წყალს. განსაკუთრებით მნიშვნელოვანია ალუმინ-კალიუმის შაბი. ა. შ-ს მრეწველობაში იყენებენ ქსოვილების ღებვისას ფერმჭერად, ტყავის სათრიმლავად, ქაღალდის გასაწებავად, ფოტომრეწველობაში, მედიცინაში და სხვ.

**ალუმინის შენადნობები,** შენადნობები, რ-თა მთავარი კომპონენტია ალუმინი. ა. შ. შეიცავს აგრეთვე სპილენძს, სილიციუმს, მანგანუმსა და სხვ. ელემენტებს. ა. შ-ს ახასიათებს მცირე სიმკვრივე, კარგი ელექტრო- და თბოგამტარობა, კოროზიამედეგობა, მაღალი კუთრი სიმტკიცე. პირველი შენადნობი ალუმინისა და სილიციუმისაგან მიიღეს XIX ს. 50-იან წწ. ეს შენადნობი ნაკლებად მტკიცე იყო და ადვილად იჟანგებოდა. ა. შ-ს განსაკუთრებული ყურადღება XX ს-იდან მიაქციეს. 1907 აშშ-ში გავრცელდა Al-Cu-ის სამსხმელო (8%Cu) და დეფორმირებადი (4%Cu) შენადნობები. 1910 ინგლისში სხმულების სახით მიიღეს ალუმინის სამმაგი შენადნობი Al-Cu-Mn, ხოლო ორი წლის შემდეგ — Al-Zn-Cu-ის შენადნობი (10—14%Zn, 2—3%Cu). ა. შ-ის განვითარებაში გადამწყვეტი როლი შეასრულა ა. ვილმას (გერმანია, 1903—11) აღმოჩენამ ა. შ-ის დაძველების შესახებ (იხ. *დაძველება* ლითონებისა). მან დაამტკიცა, რომ დაძველება მკვეთრად აუმჯობესებს შენადნობის თვისებებს (განსაკუთრებით სიმტკიცეს). დაძველებით გაუმჯობესებულ ა. შ-ს დურალუმინი უწოდეს. ი. მუზალევსკიმ და ს. ვორონოვმა (სსრკ) მიიღეს დურალუმინის სახესხვაობა — კოლჩუგალუმინი. 1921 ა. პაჩმა (აშშ) გამოაქვეყნა Al-Si-ის შენადნობის მოდიფიკაციის ახალი მეთოდი. მან შენადნობს მცირე დოზით დაუმატა Na და საგრძნობლად გააუმჯობესა მისი თვისებები. შემდგომ წლებში ქიმ. ნაერთების ძიება უფრო მტკიცე ა. შ-ის მისაღებად ლითონთა დაძველების მექანიზმის საფუძველზე მიმდინარეობდა. იქმნებოდა ა. შ-ის ახალი სისტემები: კოროზიამედეგი, დეკორ. და ელექტროტექ. Al-Mg-Si; მაღალი სიმტკიცის Al-Mg-Si-Cu, Al-Zn-Mg და Al-Zn-Mg-Cu; მხურვალმტკიცე Al-Cu-Mn და Al-Cu-Li; მსუბუქი და მაღალმოდულიანი Al-Be-Mg და Al-Li-Mg.

ნაკეთობათა დამზადების ხერხის მიხედვით ა. შ. იყოფა ორ ძირითად ჯგუფად: დეფორმირებადი და სამსხმელო. დეფორმირებადი ა. შ-გან დეფორმაციით (გლინვით, ჭედვით და სხვ.) ამზადებენ ნახევარფაბრიკატებს (ფურცლებს, ფილებს, მილებს, ნაჭედებს, მავთულებს და სხვ.). სამსხმელო ა. შ-გან კი — მოყვანილ (ფასონურ) სხმულებს. მრგვალ, ბრტყელ, ღრუ ნახევარფაბრიკატებს, რ-თა ჩამოსხმა უფრო ადვილია, ღებულობენ მარტივი ფორმის ზოდებისაგან. დეფორმირებადი ა. შ-ის მექან., ფიზ. და კოროზიულ თვისებებს უმთავრესად მისი ქიმ. შედგენილობა და სტრუქტურა განაპირობებს. ცნობილია დეფორმირებადი ა. შ-ის რამდენიმე ჯგუფი (იხ. ცხრ. 1).

Al-Mg-ის სისტემის ორმაგ შენადნობებს (ე. წ. მაგნალები) თერმული დამუშავებით სიმტკიცე არ ემატება. მათ ახასიათებთ კოროზიამედეგობა და კარგი შედუღების უნარი; ფართოდ იყენებენ საზღვ. და სამდ. გემების, რაკეტების, ჰიდროთვითმფრინავების, მილსადენების, ცისტერნების, რკინიგზის ვაგონების, მაცივრებისა და სხვ. წარმოებაში. Al-Mg-Si-ის შენადნობები (ე. წ. ავიალი) გამოირჩევა დაძველების დიდი უნარითა და კოროზიამედეგობით. Al-Zn-Mg-ის შენადნობთა დადებითი თვისებებია მაღალი სიმტკიცე და კარგი შედუღების უნარი; აქვს ნაკლიც: თუ Zn-ისა და Mg-ის კონცენტრაცია დიდია, კოროზიული ბზარები უჩნდება.

ოთხმაგი შენადნობები Al-Si-Mg-Cu ყველა შენადნობზე მტკიცეა (დაახლ. 750 *მეგნ/მ*$^2$, ანუ 75 *კგძ/მმ*$^2$), ფართოდ იყენებენ თვითმფრინავებისა და რაკეტების კონსტრუქციებში. Al-Cu-Mn საშუალო სიმტკიცის შენადნობებია, კარგად უძლებს მაღალი და დაბალი (თითქმის თხევადი წყალბადის) ტემპ-რის ზემოქმედებას. მხურვალმტკიცე შენადნობებს Al-Cu-Li-ს ახასიათებს მცირე სიმკვრივე და დიდი დრეკადობის მოდული. Al-Li-Mg-ის შენადნობები დურალუმინის სიმტკიცისაა, მაგრამ ნაკლებად მკვრივია (11%-ით). დიდია მათი დრეკადობის მოდული. Al-Be-Mg-ის შენადნობები გამოირჩევა მაღალი კუთრი სიმტკიცით, დიდი დრეკადობის მოდულით, შედუღების კარგი უნარითა და კოროზიამედეგობით.

სამრეწვ. მნიშვნელობისაა შემცხვარი ა. შ-ის ორი ჯგუფი: САП (შემცხვარი ალუმინის პუდრი) და САС-1 (შემცხვარი ალუმინის შენადნობი). САП-ს იყენებენ თბო- და კოროზიამედეგ ნაკეთობათა დასამზადებლად. САС-1 შეიცავს 25% Si-სა და 5% Ni-ს (ან Fe-ს). იგი მიიღება თხევადი შენადნობის გაფრქვევით, პულვერიზატის დაბრიკეტებით, წნელების დაწნეხითა და ჭედვით. САС-1-ის შენადნობები გამოირჩევა წრფივი დაბალი გაფართოების კოეფიციენტითა და მაღალი დრეკადობის მოდულით.

სამსხმელო ა. შ. ძლიერ თხელდენადია, ნაკლებად უჩნდება ბზარები და აირული ნიჟარები. საბჭ. მეტალურგმა, აკად. ა. ბოჩვარმა დაადგინა, რომ ამ თვისებათა გაუმჯობესება შესაძლებელია *ევტექტიკის* წარმომქმნელი მალეგირებელი ელემენტების დამატებით. სამსხმელო ა. შ. შეიცავს 4,5%-ზე მეტ Si-ს (სილუმინი). თუ ამ შენადნობს სულ მცირე რაოდენობით (%-ის მეასედი ნაწილი) Na-ს დავუმატებთ, შესაძლებელი გახდება ევტექტიკური სილუმინების სტრუქტურის მოდიფიკაცია. სილუმინები (ცხრ. 2) მოიცავს ორმაგი — Al-Si(АЛ2) და უფრო რთული სისტემის — Al — Si — Mg(АЛ9); Al — — Si — Cu (АЛ3, АЛ6); Al — Si — — Mg — Cu(АЛ5, АЛ10) — შენადნობებს. ამ ჯგუფის შენადნობები გამოირჩევა სიმკვრივითა და კოროზიამედეგობით; იყენებენ რთული სხმულების დასამზადებლად. სილუმინის აირფორიანობის საწინააღმდეგოდ ა. ბოჩვარმა და ა. სპასკიმ დაამუშავეს სხმულების წნევით ჩამოსხმის კრისტალიზაციის ორიგინ. და ეფექტური მეთოდი.

ორმაგი შენადნობი Al—Mg(АЛ8) ჭარბად შეიცავს Mg-ს (5%-ზე მეტი). თუ Al — Mg — Si-ს დავუმატებთ Mn-ს, მივიღებთ АЛ 13-სა და АЛ 28-ს, ხოლო თუ Be-სა და Ti-ს დავუმატებთ—АЛ 22-ს. ეს შენადნობები ნაკლებ მკვრივია, სამაგიეროდ ძალიან მტკიცეა და კოროზიამედეგი, Al — Si — Zn(АЛ11) და Al — Zn — — Mg — Cu(АЛ24)-ის სისტემის შენადნობებში ჭარბი რაოდენობითაა Zn (3%-ზე მეტი). ამ სისტემის შენადნობებს კარგი სამსხმელო თვისებები აქვს, მაგრამ ნაკლებ კოროზიამედეგია. მათი გამოყენება შეიძლება თერმული დამუშავების გარეშეც. ეს შენადნობები ფართოდ ვერ გავრცელდა. Al—Cu(АЛ7) და Al — Cu — Mn-ის სისტემის შენადნობებში Cu-ის შემცველო-

ბა 4%-ზე მეტია. თუ მათ Ti-ს დავუმატებთ (АЛ19), მხურვალსიმტკიცით გადააჭარბებენ პირველი ორი ჯგუფის შენადნობებს, კოროზიამედეგობით, სამსხმელო თვისებებითა და ჰერმეტულობით კი ჩამოუვარდებიან. Al-Cu-Mg-Ni-ისა და Al-Cu-Mg-Mn-Ni (АЛ1, АЛ21) სისტემის შენადნობები მეტად მხურვალმტკიცეა, მაგრამ ცუდი დასამუშავებელია.

სამსხმელო შენადნობთა თვისებებს განსაზღვრავს ჩამოსხმის ხერხი. საუკეთესო თვისებისაა კოკილსხმულები. ყოველწლიურად ფართოვდება ა. შ-ის მოხმარების სფერო. 1966–70 სსრკ-ში ა. შ-ის წარმოება ერთიორად და მეტად გაიზარდა. ა. შ-ს ფართოდ იყენებენ სატრანსპ. მანქანათმშენებლობაში, აგრეთვე მშენებლობაში კონსტრ. და მოსაპირკეთებელ მასალად, სადენების, კაბელების და ელექტროძრავების გრაგნილების დასამზადებლად და სხვ.

*ლიტ.*: გიორგიძე ე., ლითონმცოდნეობა და ლითონთა თერმული დამუშავება, თბ., 1968; Альтман М. Б., Лебедев А. А., Чухров М. В., Плавка и литье сплавов цветных металлов, М., 1963; Алюминиевые сплавы, в. 1–6, М., 1963–69; Воронов С. М., Металловедение легких сплавов, М., 1965; Добаткин В. И., Слитки алюминиевых сплавов, Свердловск, 1960; Свариваюшиеся алюминиевые сплавы. (Свойства и применение). Л., 1959; Фридляндер И. Н., Высокопрочные деформируемые алюминиевые сплавы, М., 1960.

**„ალუმინიუმ კომპანი ოვ ამერიკა“** (Aluminium Company of America — ALCOA), ალკოა, ალუმინის მრეწვ. უდიდესი მონოპოლია აშშ-ში, დაარსდა 1888. მასზე მოდის მთელი კაპიტალ. სამყაროს ალუმინის გამოდნობის დაახლ. 20% და აშშ ალუმინის მრეწვ. 35%. ალკოა ფლობს ბოქსიტების მდიდარ საბადოებს აშშ-ში, სურინამში, გვინეაში, იამაიკაზე. ამუშავებს ბოქსიტების საბადოებს კოსტარიკაში, ავსტრალიაში, ბრაზილიასა და დომინიკელთა რესპუბლიკაში. აქვს თიხამიწისა და ალუმინის ქ-ნები აშშ-ში (6), სურინამში (2), ავსტრალიაში (2), ალუმინის ნაკეთობათა 26 ქ-ნა, ქიმ. ქ-ნები და ელექტროსადგურები. ალკოა განაგებს 44 ქალიშვილ-კომპანიას აშშ-ში და 60 — საზღვარგარეთ, მ. შ. ნორვეგიაში, საფრანგეთში, ჰოლანდიაში, იაპონიაში, ინგლისში. ალკოას საწარმოებში მუშაობს 50,0 ათასზე მეტი კაცი. კომპანიას კონტროლს უწევს მელონების ფინანსური ჯგუფი (აშშ).

**ალუმინნიტრატი,** აზოტმჟავაალუმინი, $Al(NO_3)_3$, მარილი, ჩვეულებრივ ტემპ-რაზე უფერო, წყალში ხსნადი კრისტალების $Al(NO_3)_3 \cdot 9H_2O$ სახით გვხვდება, რ-ის $t_{დნ}$ 73,5°C; უფრო მაღალ ტემპ-რაზე კრისტალჰიდრატი წყალს კარგავს; დაახლ. 200°C-ზე გახურებისას გარდაიქმნება ალუმინის ჟანგად. ა-ის მისაღებად $Al(OH)_3$-ს ხსნიან $HNO_3$-ში და მიღებულ ხსნარს აორთქლებენ. ა-ს იყენებენ ფერმჭერად სამღებრო საქმეში და სხვა მიზნებისათვის.

**ალუმინსილიკატები,** ბუნებაში გავრცელებულ მინერალთა ჯგუფი. ა. კომპლექს-ანიონთა შედგენილობაში სილიციუმის მსგავსად მონაწილეობს ალუმინიც, რ-იც სილიციუმჟანგბადოვანი ტეტრაედრების $[SiO_4]^{4-}$ ანალოგიურად ქმნის ალუმინჟანგბადოვან ტეტრაედრებს $[AlO_4]^{5-}$ (იხ. *სილიკატები*). ა-ში ალუმინს აქვს ტეტრაედრული კოორდინაცია (გარს ერტყმის ჟანგბადის ოთხი ატომი). ალუმინით სილიციუმის ყოველი იონის იზომორფული ჩანაცვლება თითო ერთეულით ადიდებს ალუმინსილიციუმჟანგბადოვანი რადიკალის უარყოფით მუხტს, რ-ის კომპენსაციაც ხდება K, Na, Ca დამატებითი კათიონების მესერში შესვლით. იზომორფულად ჩანაცვლებული (იხ. *იზომორფიზმი*) ალუმინის რაოდენობა, ჩვეულებრივ, სილიციუმზე ნაკლებია და არასდროს არ აღემატება მის 50%-ს. ა. გვხვდება სილიკატების ყველა ქვეკლასში, ხოლო კარკასული ქვეკლასის სილიკატთაგან ყველა ალუმინსილიკატია. ბუნებაში ყველაზე მეტად გავრცელებულია კალიუმის, ნატრიუმისა და კალციუმის ა. (*მინდვრის შპატების* ჯგუფი, ცეოლითები და სხვ.). გარდა ტეტრაედრულისა, ალუმინი მინერალებში გვხვდება ექვსმაგ (ოქტაედრულ) კოორდინაციაშიც. ასეთ სილიკატებს ალუმინის სილიკატები ეწოდება, მაგ., კაოლინიტი, ტოპაზი და სხვა. არის ისეთი სილიკატებიც, რ-თა აგებულებაში ალუმინი გვხვდება როგორც ოქტაედრულ, ისე ტეტრაედრულ კოორდინაციაში; მათ ალუმინის ა. ეწოდება, მაგ., მუსკოვიტი. ტერმინი „ა.“ შემოიღო ვ. ვერნადსკიმ, რ-მაც გამოთქვა აზრი, რომ გეოქიმ. პროცესებსა და მინერალებში Al და Si-ის როლი ერთმანეთის ანალოგიურია. ეს მოსაზრება საფუძვლად დაედო სილიკატების აგებულების მის მიერ შექმნილ ალუმინჟანგბადოვან თეორიას. ა. მიიღება ხელოვნურადაც. სინთეზირებული ა-იდან პრაქტ. მნიშვნელობა აქვთ ცეოლითებს — ე. წ. მოლეკულურ საცრებს, მუსკოვიტს და ზოგ სხვას. ხელოვნურ ცეოლითებს ფართოდ იყენებენ ქიმ. მრეწველობაში. მათი სინთეზი ხდება ავტოკლავში 60–450°C ტემპ-რის ფარგლებში. საწყის ნივთიერებად იღებენ ნატრიუმის ალუმინატის $Na[Al(OH)_4]$ ხსნარს და სილიციუმმჟავას — $nSiO_2 \cdot mH_2O$ ჰიდროსუსპენზიას, რ-თა ნარევსაც უმატებენ მცირე რაოდენობით ტუტეებს.

**ალუმინსილიკატური ცეცხლგამძლე ნაკეთობანი,** თიხამიწისა ($Al_2O_3$) და კაჟმიწისაგან ($SiO_2$) გამომწვარი ნაკეთობანი. გამოწვა ხდება უწყვეტი მოქმედების სამრეწვ. ღუმლებში, სადაც ტემპ-რა 1250–1450°C-ია (თუ თიხამიწა დიდი რაოდენობითაა, ტემპ-რა 1750°C-მდე აღწევს). ა. ც. ნ. არის ნ ა ხ ე ვ რ ა დ მ ჟ ა ვ ა (28%-მდე $Al_2O_3$; 65–85% $SiO_2$), შ ა მ ო ტ ი ს ა (28–45% $Al_2O_3$) და თ ი ხ ა მ ი წ ა უ ხ ვ ი (45%-ზე მეტი $Al_2O_3$). შამოტისა და ნახევრად მჟავა ნაკეთობებს დაქუცმაცებულ შამოტთან შერეული თიხისა და კაოლინისაგან ამზადებენ. ნახევრად მჟავა ნაკეთობის მისაღებად ამ მასალას ზოგჯერ კვარცს (უმთავრესად ქვიშის სახით) უმატებენ. კაოლინის ფუძეზე დამზადებულ შამოტის ნაკეთობებს კაოლინის ნაკეთობებსაც უწოდებენ, 70%-ზე მეტი შამოტის შემცველს კი — შამოტუხვს. თიხამიწაუხვ ა. ც. ნ-ს ამზადებენ ისეთი ქანისაგან, რ-იც 45%-ზე მეტ $Al_2O_3$-ს შეიცავს, აგრეთვე ხელოვნური მასალისაგან (ტექ. თიხამიწა, ელექტროკორუნდი). თიხამიწაუხვი ა. ც. ნ. სხვადასხვაგვარია: მულიტკაჟმიწიანი (45–62% $Al_2O_3$), მულიტის (62–72%), მულიტკორუნდისა (72–90%) და კორუნდის (90%-ზე მეტი). ა. ც. ნ-ს ამზადებენ მექან. ან ჰიდრავ. წნეხებზე ნახევრად მშრალი (6–9% ტენის შემცველი) ფხვნილისებრი მასის დაწნეხით.

ა. ც. ნ. სხვადასხვა ზომისა და სახეობისაა (აგური, ფილა, მილები, რთული ფორმის მრავალი ნაკეთობა და სხვ.). მათ იყენებენ ფოლადსასხმელი ციცხვების, ბრძმედების, ბოვების, საქვაბე საცეცხლეების, მარტენის ღუმლების, კვამლსადენების, საკირეების, ცემენტის გამოსაწვავი და მინის სადნობი ღუმლების ამოსაშენებლად და სხვ. ა. ც. ნ. შედარებით კარგად უძლებს მჟავა წიდების ზემოქმედებასა და ტემპ-რის მკვეთრ ცვალებადობას; ნაკლებად მედეგია ფუძე წიდების მიმართ. ა. ც. ნ-თა შორის ყველაზე მაღალ ტემპ-რას თიხამიწაუხვი ნაკეთობანი უძლებენ (მაგ., მულიტის ნაკეთობა უძლებს 1500–1600°C, კორუნდისა — 1700–1800°C), ცეცხლგამძლე ნაკეთობათა დაახლ. 70% ა. ც. ნ-ა.

ცხრ. 2.—ზოგიერთი სამსხმელო ალუმინის შენადნობის ქიმიური შედგენილობა და მექანიკური თვისებები (1 *მეგნ/მ²*≈0,1 *კგძ/მმ²*; 1 *კგძ/მმ²*≈≈10 *მეგნ/მ²*)

| შენადნობის მარკა | ელემენტები (% მასით) | | | | ჩამოსხმის სახეობა[1] | ტიპური მექანიკური თვისებები | | |
|---|---|---|---|---|---|---|---|---|
| | Cu | Mg | Mn | Si | | სიმტკიცის ზღვარი $σ_B$ *მეგნ/მ²* | დენადობის ზღვარი $σ_{0,2}$, *მეგნ/მ²* | ფარდობითი წაგრძელება δ, % |
| АЛ8 | — | 9,5–11,5 | 0,1 | 0,3 | მ, გ, გარ | 320 | 170 | 11,0 |
| АЛ2 | 0,8 | — | 0,5 | 10–13 | ჩამოსხმის ყველა სახეობა | 200 | 110 | 3,0 |
| АЛ9 | 0,2 | 0,2–0,4 | 0,5 | 6–8 | „ „ „ | 230 | 130 | 7,0 |
| АЛ4 | 0,3 | 0,17–0,3 | 0,25–0,5 | 8–10,5 | „ „ „ | 260 | 200 | 4,0 |
| АЛ5 | 1,0–1,5 | 0,35–0,6 | 0,5 | 4,5–5,5 | „ „ „ | 240 | 180 | 1,0 |
| АЛ3 | 1,5–3,5 | 0,2–0,8 | 0,2–0,8 | 4,0–6,0 | ჩამოსხმის ყველა სახეობა, წ-ს გარდა | 230 | 170 | 1,0 |
| АЛ25 | 1,5–3,0 | 0,8–1,2 | 0,3–0,6 | 11–13 | კ | 200 | 180 | 0,5 |
| АЛ30 | 0,8–1,5 | 0,8–1,3 | 0,2 | 11–13 | კ | 200 | 180 | 0,7 |
| АЛ7 | 4–5 | 0,03 | — | 1,2 | — | 230 | 150 | 5,0 |
| АЛ1 | 3,75–4,5 | 1,25–1,75 | — | 0,7 | ჩამოსხ. ყველა სახეობა, წ-ს გარდა | 260 | 220 | 0,5 |
| АЛ19 | 4,5–5,3 | 20,05 | 0,6–1,0 | 0,3 | მ, გარ, გ | 370 | 260 | 5,0 |
| АЛ24[2] | 0,2 | 1,5–2,0 | 0,2–0,5 | 0,3 | მ, გარ, გ | 290 | — | 3,0 |

[1] ჩამოსხმის ხერხი: მ — მიწაში; გ — გამოსადნობი მოდელით; გარ — გარსისებურ ყალიბებში; კ — კოკილებში; წ — წნეული. [2] Zn 3,5–4,5%.

**ალუმინსულფატი,** გოგირდმჟავა ალუმინი, $Al_3(SO_4)_3$, მარილი, ჩვეულებრივ პირობებში გვხვდება უფერო კრისტალჰიდრატის $Al_2(SO_4)_3 \cdot 18H_2O$ სახით. გახურებისას გაუდნობლად კარგავს წყალს, გავარვარების შედეგად კი იშლება ალუმინის ჟანგად და გოგირდის ანჰიდრიდად. წყალში კარგად იხსნება. ტექნ. ა-ის მისაღებად ბოქსიტს ან თიხას გოგირდმჟავათი ამუშავებენ. სუფთა ა-ის მისაღებად კი $Al(OH)_3$-ს ხსნიან ცხელ კონცენტრირებულ $H_2SO_4$-ში. მრეწველობაში ა-ს იყენებენ *ალუმინის შაბის* მსგავსად.

**ალუმინქლორიდი,** მარილმჟავა ალუმინი, $AlCl_3$, წყალში ხსნადი უფერო მარილი. წყალხსნარიდან გამოიყოფა მოთეთრო-მოყვითალო განცორვილი კრისტ. სახით ($AlCl_3 \cdot 6H_2O$). კარგად იხსნება ორგ. ნაერთებში. უწყლო ა. ადვილად უერთდება მრავალ არაორგ. და ორგ. ნივთიერებას. ამ თვისების გამო


ა. ალუნანსი.

იგი გამოიყენება კატალიზატორად ნავთობის გადამუშავებისას და ორგ. სინთეზში (იხ., მაგ., *ფრიდელ-კრაფტსის რეაქცია*).

**ალუმოგელი,** ალუმინის ჰიდროჟანგის ლაბისებრი მასის ფრთხილი გაშრობით მიღებული პროდუქტი; ფორიანი, თეთრი ფერის (ზოგჯერ გამჭვირვალე) ნივთიერება, რ-იც ფაიფურს მოგვაგონებს. ა. მნიშვნელოვანი ტექ. ადსორბენტია, ფართოდ იყენებენ კატალიზში.

**ალუნანსი** ადოლფს [29. IX (11. X). 1848, ელგავა, — 22. VI (5. VII). 1912. იქვე], ლატვიელი მსახიობი, რეჟისორი, დრამატურგი, თეატრ. მოღვაწე. ლატვ. დრამატურგიისა და თეატრის ფუძემდებელი. სასცენო მოღვაწეობა დაიწყო 1866 დერპტის (ახლანდ. ტარტუ), რეველისა (ახლანდ. ტალინი) და პეტერბ. გერმანულ დასებში. 1869 დაწერა პირველი ეროვნ. პიესა — ერთმოქმედებიანი კომედია „შინნაზარდი", 1870 ჩამოაყალიბა პირველი ეროვნ. თეატრი, რ-საც სათავეში ედგა 1885-მდე. იყო ლატვ. მსახიობთა პირველი თაობის მასწავლებელი.

ა. ავტორია პიესებისა: „სიხარული და დარდი" (1871), „ვინ მღეროდა გვიან საღამოს", „ლიელპილის თემის უხუცესნი" (ორივე 1888), „ექვსი პატარა მედოლე" (1890), „ქველმოქმედების ბაზარი" (1911) და სხვ. 80—90-იან წწ. გამოსცემდა სატირულ კალენდარ-ალმანახებს. ლატვიელმა ხალხმა ა-ს „თეატრის მამა" უწოდა.

*ლიტ.*: Latviešu literatūras darbinieki, Rīga, 1965.

**ალუნანსი** იურის [1 (13). V. 1832,— 6 (18). IV. 1864], ლატვიელი პოეტი და საზ. მოღვაწე. ა-ის ლექსების პირველი კრებ. „სიმღერები" (1856) ლატვ. ეროვნ. წერილობითი პოეზიის პირველი ნიმუშიცაა. სოც.-პოლიტ. ხასიათის ლექსებში ჭარბობს ეროვნ.-განმანათ. მოტივები. 1859—60 გამოაქვეყნა მეცნ.-პოპულ. წერილების კრებ. „ეზო, ბუნება და სამყარო" 3 ტომად. დიდი ღვაწლი მიუძღვის ლატვ. სალიტერატურო ენის განვითარებაში. თარგმნა ჰორაციუსის, გოეთეს, შილერის, პუშკინის, ლერმონტოვისა და სხვ. ნაწარმოებები.


ალურები: 1. სიმინდის ფარვანა; 2. სამხრეთის ბეღლის ალურა; 3. წისქვილის ალურა.

**ალუნიტი** (ფრანგ. aluminilite—ალუმინის ქვა), მინერალი, ქიმ. შედგენილობა $KAl_3[SO_4]_2(OH)^6$. ზოგჯერ K-ის ნაწილი ჩანაცვლებულია Na (ნატროალუნიტი) და $Fe^{3+}$. კრისტალდება ტრიგონულ სინგონიაში, ჩვეულებრივ ქმნის მკვრივ ან ფხვიერ, ზოგჯერ ბოჭკოვან აგრეგატებს. თეთრი ფერისა, მონაცრისფრო, მოყვითალო, მოწითალო ელფერით. სიმაგრე 3,5—4,5, სიმკვრივე 2600—2800 *კგ/მ*³. წარმოიშობა მჟავე და საშუალო შედგენილობის ვულკ. ქანებიდან ჰიდროთერმული ხსნარების ზემოქმედებით. იყენებენ შაბისა და ალუმინის სულფატის მისაღებად. ა-ის ცნობილი საბადოა ზაგლიკში (აზერბ. სსრ), გვხვდება მადნეულის (ბოლნისის რ-ნი) სულფიდური საბადოს მადანმომიჯნავე ჰიდროთერმულად შეცვლილ ქანებში.


ალუჩა. ნაყოფიანი ტოტი და ნაყოფის გრძივი ჭრილი.

**ალუნიტიზაცია,** გ ა ა ლ უ ნ ი ტ ე ბ ა, ქანების შეცვლის მეორეული პროცესი. ა-ის დროს მჟავე და საშ. ვულკ. ქანების შემადგენელი მინდვრის შპატები, ვულკ. მინა და სხვ. მჟავე ჰიდროთერმული ხსნარების მოქმედებით გარდაიქმნება *ალუნიტად*. მასთან ერთად წარმოიქმნება კვარცი, პირიტი, სერიციტი, პიროფილიტი, დიასპორი, დიკიტი და სხვა მინერალები. ა-ის შედეგად წარმოიქმნება ალუნიტისა და ზოგჯერ სხვა არამადნეული მინერ. (კაოლინი, პიროფილიტი, დიასპორი და სხვ.) სამრეწვ. საბადოები. ა. დამახასიათებელია ტყვია-თუთიის, ოქროს, ვერცხლისწყლისა და ზოგიერთი კოლჩედანური საბადოს შემცველი ქანების ჰიდროთერმული სახეცვლილებისათვის.

**ალუპკა,** ქალაქი უკრ. სსრ ყირიმის ოლქში, ზღვისპირა კლიმ. კურორტი ყირიმის სამხრ. სანაპიროზე, იალტიდან 17 *კმ*. 10,4 ათ. მცხ. (1970). ა-ს ჩრდ. ქარებისაგან იცავს ყირიმის მთები (მწვ. აი-პეტრი). წელიწადში 208—246 დღე მზიანია. ზღვაში ბანაობის სეზონი მაისიდან სექტემბრამდეა. ყურძნით მკურნალობა. სანატორიუმები. სამედ. ჩვენება: ფილტვების ტუბერკულოზის დახურული ფორმები, ჯირკვლებისა და ძვლის ტუბერკულოზი. გრაფ მ. ვორონცოვის ყოფ. სასახლეში გახსნილია მუზეუმი (ავეჯის, ფერწერული ნამუშევრებისა და ფაიფურის ჭურჭლის კოლექციები).

**ალურები,** ფ ა რ ვ ა ნ ე ბ ი (Pyralididae), ოჯახი ქერცლფრთიანების (პეპლების) რაზმისა. ა. აერთიანებს მცირე და საშ. ზომის პეპლებს, რ-თა ფრთების შლილი 1—5 *სმ*. გავრცელებულია ყველგან. ცნობილია ა-ის 20 ათასი სახეობა, აქედან სსრკ-ში გვხვდება 1500. ა. ბინადრობენ უმეტესად უდაბნოში, ველზე, მდელოზე; ზოგი სახეობა — ტყეში, ტუნდრებსა და სხვ. ა-ის მატლი აზიანებს მცენარის ფესვს, ტოტს, ნაყოფს. სას.-სამ. კულტურებისა და მათი პროდუქტების, ტყის ჯიშების, ველური და საკვები ბალახების და სხვ. საშიში მავნებლები არიან: სიმინდის ფარვანა (Pyrausta nubilalis), მდელოს ფარვანა (Loxostege sticticalis), მზესუმზირას ა. (Homoeosoma nebulella), სამხრეთის ბეღლის ა. (Plodia iterpunctella), წისქვილის ა. (Ephestia kühniella), პარკოსანთა (აკაციის) ა. (Etiella zinckenella) და სხვ. საქართველოს სოფ. მეურნეობისათვის განსაკუთრებით დიდი ზიანი მოაქვს სიმინდისა და მდელოს ფარვანას. *ი. ბათიაშვილი.*

**ალური** (ფრანგ. allure, სიტყვასიტყვით — სვლა), ცხენის სვლის სახეები. ასხვავებენ ბუნებრივ და ხელოვნურ ა-ს. ბუნებრივი ა-ა ნ ა ბ ი ჯ ი (ნელი ა.) — ცხენი ოთხივე ფეხს რიგრიგობით დიაგონალურად ადგამს. ნაბიჯის სიგრძეა 1,4—1,8 *მ*, სიჩქარე 5—7 *კმ/სთ*. ჩ ო რ თ ი აჩქარებული ა-ა, სრულდება ორი ტემპით; ცხენი ერთდროულად დიაგონალურად ადგამს ორ-ორ ფეხს. ნაბიჯის სიგრძეა 2 *მ*-მდე, სიჩქარე 13—15 *კმ/სთ*. თ ო ხ ა რ ი კ ი (იორღა) სრულდება ორი ტემპით, ცხენს რიგრიგობით გააქვს ორივე მარჯვენა და ორივე მარცხენა ფეხი. თოხარიკი უფრო მარდი ა-ა, ვიდრე ჩორთი. ნ ა ვ ა რ დ ი ნახტომისებრი ა-ა, სრულდება სამი ტემპით და შეიცავს უსაყრდენო ფაზას. მოკლე ნავარდის ნაბიჯის სიგრძეა 1,5—2 *მ*, ჩვეულებრივი ნავარდისა 3 *მ*. სიჩქარე დაახლოებით 20 *კმ/სთ*, ხოლო ჩქარი ნავარდისას, შესაბამისად, 5—7 *მ* და 60 *კმ/სთ*. ნ ა ხ ტ ო მ ი — ცხენი უკანა ფეხებს მიწაზე ერთდროულად დაარტყამს და წინ გახტება. სარეკორდო ნახტომი სიმაღლეზე 2,47 *მ*, სიგრძეზე 8,3 *მ*. ხელოვნური ა-ა: ს ა ა ღ ლ უ მ ო ნაბიჯი (ესპ. ჩორთი) — ცხენი მიდის ჩორთით და მაღლა სწევს გამართულ ფეხს; პ ა ს ა ჟ ი შემოკლებული ჩორთია. პ ი ა ფ ე ადგილზე შესრულებული პასაჟია; პ ი რ უ ე ტ ი—ცხენი წინა ფეხებით შემოხაზავს სრულ წრეს. უკანა ფეხებს კი, თითქმის ადგილზე, მოძრაობის რიტმს აყოლებს.

**ალუშტა,** ქალაქი უკრ. სსრ ყირიმის ოლქში, იალტიდან 33 *კმ*. ტროლეიბუსის ხაზით (50 *კმ*) დაკავშირებულია სიმფეროპოლთან. 24 ათ. მცხ. (1974). ზღვისპირა კლიმ. კურორტი ყირიმის სამხრ. სანაპიროზე. ჰავა, განსაკუთრებით ზამთარში, ბევრად უფრო გრილია, ვიდრე ყირიმის სამხრ. სანაპიროს სხვა კურორტებზე. ზღვაში ბანაობის სეზონი ივნისიდან სექტემბრამდე. ყურძნით მკურნალობა. სანატორიუმები, დასასვენებელი სახლები, პიონერთა ბანაკები, ტურბაზა, სამკურნ. პლაჟი. სამედ. ჩვენება: სასუნთქი ორგანოების არატუბერკულოზური დაავადებანი, ნერვული სისტემის ფუნქციური დაავადებანი, ნივთიერებათა ცვლის მოშლა, გულ-სისხლძარღვთა სისტემის ზოგიერთი დაავადება და სხვ. კურორტი მუშაობს მთელი წლის განმავლობაში. 5 ღვინის ქ-ნა, რძის ქ-ნა, ავეჯის ფ-კა.

**ალუჩა** (Prunus Vachuschtii), მრავალწლოვანი ხეხილოვანი მცენარე ტყემლოვანთა ქვეოჯახისა. უეკლოა, 10—13 *მ*-მდე სიმაღლისა. სითბოს მოყვარულია, გვხვდება ბარში და ზეგანზე, ზ. დ. 500—700 *მ* სიმაღლემდე. მრავლდება თესლით და ვეგეტატიურად. თესლით გამრავლებისას ა. გადაჯიშდება, გადაწიდვნის დროს კი ინარჩუნებს ჯიშურ თვისებებს. გამრავლების სირთულისა და ნაკლები გამოყენების გამო ა. გადაშენების გზაზეა. ა-ის ნაყოფი მოყვითალო-მომწვანოა, მსხვილი, დაბერილი გვერდები აქვს, კანი — თხელი და ნაზი. საადრეო სუფრის ხილია. ნაყოფის წვენს სუსტი მჟავიანობა ახასიათებს. ა. სსრკ-ში უმეტესად გვხვდება აზერბაიჯანში, სომხეთში. საქართველოში უხსოვარი დროიდანაა ცნობილი. მოჰყავთ ა-ის ორი ჯიში — მეჩიბუხე და იმერული.

*ნ. ბრეგაძე.*

**ალფა ბალახი** (Stipa tenacissima), მცენარის სახეობა მარცვლოვანთა ოჯახისა. გავრცელებულია ჩრდ. აფრიკასა და ესპანეთის სამხრეთში ე ს პ ა რ ტ ო ს სახელწოდებით. მისი მაგარი, უხეშბოჭკოვანი ფოთლებისაგან წნავენ კალათებს, ხალებს, ამზადებენ მაღალხარისხოვან ქაღალდს.

**ალფაბეტი** (ბერძნ. alphabētos<ბერძნ. ანბანის პირველი ორი ასოს — alpha-სა და beta-ს—სახელისაგან), იგივეა, რაც *ანბანი*.

**ალფა და ომეგა,** ბერძნ. ანბანის პირველი და ბოლო ასოები. გადატანით რისიმე თავი და ბოლო.

**ალფა-დაშლა,** α-დ ა შ ლ ა, ატომების ბირთვებიდან *ალფა-ნაწილაკების* გამოტყორცნა თავისთავადი (სპონტანური) რადიოაქტიური დაშლის პროცესში. ამ დროს Z რიგითი ნომრის და A *მასური რიცხვის* მქონე რადიოაქტიური ბირთვიდან გამოიტყორცნება ჰელიუმის $^{4}_{2}He$ ბირთვი (α-ნაწილაკი), რის შედეგადაც ჩნდება ახ. ბირთვი, რ-ის რიგითი ნომერია Z—2 და მასური რიცხვი A — 4


$\left(მაგ., {}^{238}_{92}U \rightarrow {}^{234}_{90}Th + {}^{4}_{2}He\right)$.

ცნობილია ორასამდე ბუნებრივი და ხელოვნური α-რადიოაქტიური ბირთვი. მათი უმეტესობა ტყვიაზე მძიმეა ($Z>82$), მხოლოდ მცირე გამონაკლისია ტყვიაზე მსუბუქი ($Z<82$). ესენი ისეთი ბირთვებია, რ-ებშიც ნეიტრონების ნაკლებობაა. α-რადიოაქტიური იზოტოპიდან გამოსხივე-



ალური: 1. ჩორთი; 2. სწრაფი ჩორთი; 3. თოხარიკი (ცხენი ეყრდნობა ორივე მარჯვენა ფეხს); 4. თოხარიკი (ჰაერში დაკიდების ფაზა); 5. ნავარდი; 6. ნახტომი.

ბულ ნაწილაკებს უმთავრესად ერთი და იგივე ენერგია აქვთ. რაც ნაკლებია მოცემული იზოტოპის ნახევრად დაშლის პერიოდი $T_{1/2}$, მით მეტია α-ნაწილაკის ენერგია. სხვადასხვა რადიოაქტიური ბირთვების α-ნაწილაკების ენერგია მერყეობს 2 *მევევ* და 9 *მევევ* შორის, ხოლო მათი სიცოცხლის ხანგრძლივობა ძალიან ფართო ინტერვალში იცვლება, მაგ., $\left( {}^{212}_{84}\mathrm{Po} - 3 \cdot 10^{-7}\ \text{წმ};\ {}^{142}_{58}\mathrm{Ce} - 5 \cdot 10^{15}\ \text{წელი} \right)$ α-ნაწილაკი ნივთიერებაში გავლისას კარგავს ენერგიას, რ-იც უმთავრესად იონიზაციაზე იხარჯება. α-ნაწილაკის ენერგიის სრული დაკარგვა ატომებთან ან მოლეკულებთან მრავალჯერ ($10^4-10^5$) დაჯახების შედეგია, ამიტომ მოცემული ენერგიის ყველა α-ნაწილაკი ნივთიერებაში საშუალოდ ერთნაირ მანძილებს გადის. ამასთან მათი კვალი წრფივია, რაც α-ნაწილაკისა და ელექტრონის მასებს შორის დიდი განსხვავებით აიხსნება.

ბირთვიდან გამოტყორცნისას α-ნაწილაკზე ორი ძალა მოქმედებს: ბირთვული (მიზიდვის), რ-ის გავლენა მხოლოდ ახლო მანძილზე ვრცელდება და რ-იც ცდილობს ნაწილაკი ბირთვში დატოვოს, და კულონურ-ელექტრული განზიდვის ძალა, რ-იც α-ნაწილაკისა და ბირთვის ერთნაირი ნიშნის მუხტითაა გამოწვეული.

სანამ α-ნაწილაკი ბირთვს დატოვებდეს, მანამდე იგი იქ უნდა ჩამოყალიბდეს. α-ნაწილაკმა ბირთვიდან გამოტყორცნისას უნდა გადალახოს გარკვეული ენერგეტ. პოტენციური ბარიერი, რ-იც α-ნაწილაკისა და მისი გამოტყორცნის შემდეგ მიღებული ახ. ბირთვის ურთიერთქმედების ენერგიით განისაზღვრება. სხვანაირად ეს იმას ნიშნავს, რომ ბირთვიდან გამოსატყორცნ α-ნაწილაკს გარკვეულ სიდიდეზე მეტი ენერგია უნდა ჰქონდეს (მოცემული იზოტოპის ბირთვისათვის). კლასიკური მექან. თვალსაზრისით შეუძლებელია ბირთვიდან α-ნაწილაკის გამოტყორცნა, თუ ნაწილაკის ენერგია პოტენციური ბარიერის შესაბამის ენერგიაზე ნაკლებია; ამის მიხედვით ა.-დ. შეუძლებელი იქნებოდა ცნობილი α-აქტიური ბირთვების უმრავლესობისათვის. კვანტური მექანიკის თვალსაზრისით კი არსებობს გარკვეული ალბათობა იმისა, რომ მაშინაც კი, როცა α-ნაწილაკის ენერგია ნაკლებია პოტენციური ბარიერის ენერგიაზე, შესაძლებელია α-ნაწილაკის „გამოჟონვა" ბირთვიდან. ამ მოვლენას *გვირაბული ეფექტი* ეწოდება.

**ალფაიძე** გალაქტიონ ელისეს ძე (დ. 1916, სოფ. კურსები, ტყიბულის რ-ნი), გენერალ-ლეიტენანტი, საბჭოთა კავშირის გმირი (28.IV.1945), სკკპ წევრი 1942-იდან. ღარიბი გლეხის შვილი. შვიდწლიანი სკოლის დამთავრების შემდეგ ქვისმთლელად მუშაობდა. 1933-იდან სწავლობდა ქუთაისის ინდუსტრ. ტექნიკუმში, რ-ის დამთავრების შემდეგ (1937) ელექტროტექნიკოსად მუშაობდა რიონჰესზე. 1940 დაამთავრა თბილისის საარტ. სასწავლებელი, მიენიჭა ლეიტენანტის წოდება და დაინიშნა ოცმეთაურად საარტ. პოლკში. მონაწილეობდა დიდ სამამულო ომში. 1943-იდან მეთაურობდა საარტ. პოლკს, იბრძოდა მოსკ. მისადგომებთან, დნეპრთან, დნესტრთან, დუნაისთან, კიშინიოვთან, ბალატონის ტბასთან (აქ მიენიჭა საბჭოთა კავშირის გმირის წოდება), ბუდაპეშტთან და სხვ. 1946 აირჩიეს სსრ კავშირის უმაღლესი საბჭოს დეპუტატად. 1951 დაამთავრა ფ. ძერჟინსკის სახ. საარტ. აკადემია. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 5 სხვა ორდენით და მედლებით.

**„ალფამიში"**, თურქულენოვანი ხალხების საგმირო ეპოსი. შუა აზიაში ცნობილი იყო უკვე IX–X სს., მისი ცალკეული ეპიზოდების სათავე კი უძველეს ეპოქაში იძებნება. საბოლოოდ ამ ციკლის თქმულებები XIV–XVII სს. ჩამოყალიბდა. არსებობს „ა-ის" უზბ., ყარაყალპ., ყაზ.-ოღუზური ვერსიები და უზბ-იდან მომდინარე ტაჯ. ვერსია. ალფამიშის თქმულება, მისი ბრძოლების ამბავი მოთხრობილია თურქულენოვანი ხალხების ეპოსისათვის დამახასიათებელი ტრად. ფორმით — პროზისა და ლექსის მონაცვლეობით, თუმცა ტექსტის პროზაულ ნაწილს პოეტური სჭარბობს. უზბ. თქმულება კომპოზიციურად ორ ნაწილად იყოფა: 1. ალფამიშის წასვლა საცოლის მოსაყვანად, შეჯიბრება მეტოქეებთან, გამარჯვება, საცოლის წამოყვანა; 2. ალფამიშის ბრძოლა ყალმუხებთან, შვიდწლიანი ტყვეობა, თავის დაღწევა და გამარჯვებით დაბრუნება. უზბ. ფოლკლორში თქმულებამ განიცადა გენეალოგიური ციკლიზაცია: შეიქმნა დასთანი ალფამიშის შვილის იადგარის გმირობაზე

*ტექსტი*: Алпамыс-батыр Тексты и переводы, под ред. М. О. Ауэзова и Н. С. Смирновой, А -А., 1961.

*ლიტ*: Жирмунский В. М, Сказание об Алпамыше и богатырская сказка, М, 1960.

**ალფა-ნაწილაკი,** α-ნაწილაკი, ჰელიუმის ატომის ბირთვი, რ-საც გამოასხივებს ზოგიერთი რადიოაქტიური ელემენტი. ა.-ნ. აგრეთვე ნეიტრონების ან დამუხტული ნაწილაკების ზემოქმედებით მიმდინარე ზოგიერთი ბირთვული რეაქციის პროდუქტია. მაგ., პროტონებით (p) აზოტის ატომის ($^{14}N$) დაბომბვისას მიიღება ა.-ნ. ($^{14}N + p \rightarrow {}^{11}C + \alpha$). ა.-ნ. მდგრადია და ოთხი *ნუკლონისაგან* (ორი პროტონისა და ორი ნეიტრონისაგან) შედგება. მისი მასა უდრის 4,00273 *მასის ატომურ ერთეულს* ანუ $6{,}644 \cdot 10^{-24}$ გ. ელექტრული მუხტი ორი დადებითი ელემენტარული მუხტის ტოლია, *სპინი* და *მაგნიტური მომენტი* ნულის ტოლი, ბმის სრული ენერგია 28,11 *მევევ*-ია (7,03 *მევევ* თითოეულ ნუკლონზე). ა.-ნ. ჰელიუმის ატომების ორჯერადი იონიზაციითაც მიიღება. ნივთიერებაში ა.-ნ-ის შეღწევის უნარი, მისი ენერგიის მაღალი იონიზაციური დანაკარგის გამო მეტად მცირეა. ა.-ნ-ებს იყენებენ ბირთვული რეაქციების, უმთავრესად (α, n) ტიპის რეაქციების ჩასატარებლად, ე. ი. ნეიტრონების ხელოვნურ წყაროებში.

ა.-ნ-ების ნაკადით ორგანიზმის გარეგანი დასხივებისას ზიანდება მხოლოდ კანის შიშველი ადგილები და რქოვანა. ა.-ნ-ების დიდ დოზას შეუძლია გააჩინოს ძნელად მოსაშუშებელი წყლულები. გაცილებით საშიშია ა.-ნ-ით შინაგანი დასხივება. ჰაერით ან საკვებით ორგანიზმში მოხვედრილი α-გამომსხივარი გროვდება ფილტვებში, ღვიძლში, ელენთასა და თირკმლებში დიდი ნახევარდაშლის პერიოდისა და მაღალი კანცეროგენული აქტიურობის გამო იგი ახდენს ორგანიზმის ხანგრძლივ დასხივებას, რაც იწვევს ქრონ. *სხივურ დაავადებას* და წარმოშობს ავთვისებიან სიმსივნეს.

**ალფანი** (Halphen) ლუი (4. II. 1880, პარიზი, — 7. X. 1950, იქვე), ფრანგი ისტორიკოს-მედიევისტი. საფრანგეთის VIII–XII სს. ისტორიის, განსაკუთრებით კაროლინგების ხანის მკვლევარი. წარწერათა აკად. წევრი (1933-იდან). 1910 — 28 ბორდოს უნ-ტის, ხოლო 1934-იდან სორბონის პროფესორი. ჰიტლერელთა ოკუპაციის დროს დევნილი ა. საფრანგეთიდან გაიქცა, პარიზში 1944 დაბრუნდა. აქვს მრავალი გამოკვლევა წყაროთმცოდნეობის დარგში. 1923-იდან სათავეში ედგა შუა საუკ. წყაროების ერთ-ერთ საუკეთესო სერიულ გამოცემას — „შუა საუკუნეების საფრანგეთის ისტორიის კლასიკოსები". ფ. *სანიაკთან* ერთად გამოსცა სერია წიგნებისა: „ხალხები და ცივილიზაციები" (1926–52), რ-ის V–VI ტ. თვითონ დაწერა.

*თხზ.* (გარდა ტექსტში მოხსენიებულისა): Charlemagne et l' Empire Carolingien, P., 1949; Études critiques sur l'histoire de Charlemagne, P., 1921.

*ლიტ.*: Perroy E, L' œuvre historique de Louis Halphen, «Revue historique», 1951, t. 206, № 2.

**ალფ-არსლანი** მუჰამედ იბნ დაუდ (1030 ან 1029–1073 ან 1072), სელჩუკთა სახელმწიფოს სულთანი 1063-იდან. 1064 და 1068 ორჯერ დალაშქრა საქართველო (იხ. *ალფ-არსლანის ლაშქრობანი საქართველოში*), 1064 — სომხეთი და აზერბაიჯანი, 1065 — შუა აზია, 1070 — ალეპო. 1071 *მანციკერტის ბრძოლაში* დაამარცხა ბიზანტიის ლაშქარი, დაატყვევა იმპერატორი რომანოს IV დიოგენე და შემოიერთა ბიზანტიის აღმ. პროვინციები. იგი მამაცი მხედართმთავარი, მაგრამ უხეში და გაუნათლებელი ადამიანი იყო. სახელმწ. საქმეებს მის დროს განაგებდა დიდი ვეზირი *ნიზამ ალ-მულქი*. ა. მოკლეს შუა აზიაში ლაშქრობისას.

*ლიტ.*: ნარკვევები მახლობელი აღმოსავლეთის ისტორიიდან (ფეოდალური ხანა), ვ. გაბაშვილის რედ., თბ., 1957; შენგელია ნ., სელჩუკები და საქართველო XI საუკუნეში, თბ., 1968; История Ирана с древнейших времен до конца XVIII в., [Л.], 1958.


გ. ალფაიძე.

**ალფ-არსლანის ლაშქრობანი საქართველოში 1064, 1068,** თურქ-სელჩუკთა შემოსევები სულთან *ალფ-არსლანის* მეთაურობით. XI ს. დასაწყისიდან სელჩუკთა მარბიელი ლაშქარი გამუდმებით დათარეშობდა ამიერკავკასიის ქვეყნებში. საქართველოს ალფ-არსლანი პირველად 1064 ივნის-ივლისში შემოესია. ამ ლაშქრობაში მონაწილეობდნენ არანის, შირვანისა და სხვა მხარეთა გამგებლებიც. ალფ-არსლანი ახალქალაქს მოადგა. მესხებმა შეუპოვარი წინააღმდეგობა გაუწიეს, მაგრამ უთანასწორო ბრძოლაში დამარცხდნენ მოსახლეობა მთებს შეეხიზნა. ალფ-არსლანი ქართველთაგან ხარკს მოითხოვდა. *ბაგრატ IV* მზად იყო ქვეყნის გადასარჩენად ზოგიერთ დათმობაზე წასულიყო, მაგრამ ხარკის გადახდა არ იკისრა. 1068 ალფ-არსლანი მეორედ შემოესია საქართველოს, კახეთი ააოხრა და დიდძალი სიმდიდრე იგდო ხელთ. კახთა მეფე *აღსართან I-მა* სულთანს მორჩილება აღუთქვა, დიდი საჩუქრით ეახლა, გამაჰმადიანდა და ხარკის გადახდაც იკისრა. შემდეგ აღსართანის, სომეხთა მეფის კვირიკესა და თბილისის ამირას თანხლებით ალფ-არსლანი ქართლს შეესია და ააოხრა. საქართველო მოთარეშე სელჩუკებით აივსო. დას. საქართველოში მტრის წინსვლა შეაჩერა ქართველების მედგარმა წინააღმდეგობამ სვერის ციხესთან. ამ ლაშქრობათა შედეგად სელჩუკთა ხელში გადასული ხორნაბუჯი, არადეთი, გაგი, აგარანი, ქავაზნი და სხვ. ალფ-არსლანმა უკან გაბრუნებისას განძის ამირა *ფადლონს* გადასცა. მასვე უბოძა თბილისი და რუსთავი. ალფ-არსლანის წასვლის შემდეგ ბაგრატმა ბრძოლით დაიბრუნა დაკარგული მიწა-წყალი.

*ლიტ.*: შენგელია ნ., სელჩუკები და საქართველო XI საუკუნეში, თბ., 1968; ჯავახიშვილი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 2, თბ., 1965.

*ნ. შენგელია.*

**ალფა-სპექტრომეტრი,** რადიოაქტიური ბირთვების მიერ გამოსხივებული α-ნაწილაკების ენერგიის გასაზომი ხელსაწყო (იხ. *ალფა-დაშლა*). ა.-ს-ის მუშაობის პრინციპი დაფუძნებულია α-ნაწილაკების მაგნ. ანალიზზე (მაგნიტური ა.-ს.) ან მათ მაიონიზებელ მოქმედებაზე (*საიონიზაციო კამერები*). მაგნ. ა.-ს-ში წყაროდან ამოტყორცნილი α-ნაწილაკი განივ მაგნ. ველს გაივლის და ენერგიის შესაბამისად სხვადასხვა კუთხით გადაიხ-

რება. α-ნაწილაკის ტრაექტორია ერთგვაროვან მაგნ. ველში წრეწირია. მისი რადიუსი $r$, ნაწილაკის იმპულსი $p$ და მაგნ. ინდუქცია $B$ დაკავშირებულია თანაფარდობით $cp/e=Br$, სადაც $c$ არის სინათლის სიჩქარე, $e$—α-ნაწილაკის მუხტი. ეს დამოკიდებულება საშუალებას იძლევა α-ნაწილაკების ანალიზი ენერგიის მიხედვით ჩავატაროთ, რადგან სხვადასხვა ენერგიის α-ნაწილაკები მაგნ. ველში გადახრის შედეგად კოლექტორის (დეტექტორის) სხვადასხვა ადგილზე გროვდება. α-გამოსხივების დეტექტორად ფოტოფირფიტას ხმარობენ. გაზომვის შედეგების დასამუშავებლად α-ნაწილაკების ტრეკებს (კვლებს) მიკროსკოპის მეშვეობით თვლიან. α-სპექტრების დამახასიათებელი თვისებაა ხაზების ურთიერთსიახლოვე. ამის გამო ა.-ს-ს უნდა ჰქონდეს დიდი გარჩევის უნარი და ამავე დროს დიდი *შუქძალა* (იმ სივრცითი კუთხის სიდიდე, რ-შიც განლაგებულია α-ნაწილაკების ტრაექტორიები) სუსტი აქტივობის გასაზომად. მაგნ. ა.-ს-ს დიდი გარჩევის უნარი და მცირე შუქძალა ახასიათებს, საიონიზაციოს კი— მცირე გარჩევის უნარი და დიდი შუქძალა. საიონიზაციო ა.-ს., ჩვეულებრივ, არგონით გავსებული იმპულსური საიონიზაციო კამერაა. ა.-ს-ით იზომება α-ნაწილაკის ენერგიის არა აბსოლ., არამედ ფარდობითი სიდიდე რომელიმე ცნობილი α-ნაწილაკის ენერგიის მიმართ. ასეთ სტანდარტად მიღებულია $^{210}Po$-ის α-ნაწილაკები, რ-თა ენერგია 5,3 *მეგევ*.


ჰ· ალფვენი.

**ალფენოლი,** მაგნიტურრბილი შენადნობი. შეიცავს 16% ალუმინსა და 84% რკინას. გამოირჩევა სუსტ მაგნ. ველებში დიდი მაგნ. შეღწევადობით (იხ. აგრეთვე *მაგნიტური მასალები*).

**ალფერაცი,** α ა ნ დ რ ო მ ე დ ე ს ი, ანდრომედეს თანავარსკვლავედის ყველაზე ბრწყინვალე, მეორე ვარსკვლავიერი სიდიდის მოლურჯო ვარსკვლავი. ჩვენგან 40 პარსეკით ანუ 130 სინათლის წლის მანძილითაა დაშორებული, კარგად მოჩანს შემოდგომით.

**ალფვენი** (Alfvén), ა ლ ვ ე ნ ი, ჰანეს (დ. 30. V. 1908), შვედი ფიზიკოსი, სტოკჰოლმის სამეფო მეცნ. აკად. წევრი, სსრკ მეცნ. აკად. უცხოელი წევრი (1958-იდან). სტოკჰოლმის უმაღლესი ტექ. სასწავლებლის ელექტრონიკის კათედრის პროფესორი (1940-იდან). ა-ის ძირითადი შრომები ეძღვნება კოსმ. გამოსხივებას, ელექტრონების ამჩქარებლებსა და ელექტროდინამიკის საკითხებს. შექმნა ახ. დარგი — კოსმ. ელექტროდინამიკა. მან აღმოაჩინა მაგნ.-დინამ. ტალღების სახეობა, ე. წ. ალფვენის ტალღები (იხ. *პლაზმა*). ნობელის პრემია (1970).

*თხზ.*: On the origin of the solar system, Oxf., 1954; Космическая электродинамика, M., 1952.


ვ· ალფიერი.

**ალფ-თეგინი** (გ. დაახლ. 963), *ღაზნევიდთა* სახელმწიფოს დამაარსებელი, დაწინაურდა თურქ. *ღულამთაგან* სამანიდთა სახელმწიფოში და გვარდიის უფროსი გახდა. ამირა აბდ ალ-მალიქის მმართველობის დროს ფაქტობრივად ა. განაგებდა სახელმწიფოს. მისი გავლენის ზრდით შეშფოთებულმა ამირამ ა. დედაქალაქს მოაცილა და ხორასნის გამგებლად დანიშნა (961). ამირა მანსურმა კი ამ თანამდებობიდანაც გადააყენა. 962 ა-მა სამანიდთა წინააღმდეგ გაილაშქრა, დაამარცხა ისინი, დაიკავა ქ. ღაზნი და საფუძველი ჩაუყარა ღაზნევიდთა სახელმწიფოს.

**ალფიერი** (Alfieri) ვიტორიო (16. I. 1749, ასტი, — 8. X. 1803, ფლორენცია), იტალიელი პოეტი; ეროვნ. განმანათლებლური კლასიცისტური ტრაგედიის ფუძემდებელი. დაიბადა გრაფის ოჯახში. ტურინის სამხ. აკადემიის დამთავრების შემდეგ მცირე ხნით ლეგიონის ოფიცერი იყო. შემდეგ იმოგზაურა ევრ. მრავალ ქვეყანაში, იყო რუსეთშიც. ა–ს ავტობიოგრაფიული ნაწარმოები „ცხოვრება ვიტორიო ალფიერისა, მისივე მონათხრობი" (გამოიცა 1806), აშკარა სუბიექტივიზმის მიუხედავად, თვალსაჩინოდ წარმოგვიდგენს მწერლის ბობოქარ სულსა და ცხოვრებას. ერთობ პირობითად უნდა მივიჩნიოთ ა–ს მიერ საკუთარი შემოქმედების თემატიკური კლასიფიკაციაც: 1. სამიჯნურო ტრაგედიები — „კლეოპატრა" (1775), „ფილიპე" (1776—79), „როზამუნდა", „სოფონისბა", „ოქტავია"; 2. თავისუფლების ტრაგედიები — „ვირჯინია" (1777, ქართ. თარგმ. „ვირგინია", ჟურნ. „მნათობი", 1873), „პაცის შეთქმულება", „ტიმოლეონი", „აგისი", „ბრუტუს I" (1787), „ბრუტუს II" (1786—88); 3. სამეფო ტახტისათვის ბრძოლის ტრაგედიები—„პოლინიკე", „აგამემნონი", „დონ გარსია", „მარია სტიუარტი" (დაახლ. 1779—80); 4. ოჯახურ გრძნობათა ტრაგედიები — „ორესტე", „ანტიგონე", „მეროპე", „ალცესტა"; 5. შინაგანი ბრძოლის ტრაგედიები — „მირა" (1789), „საული" (1782). ა. სიუჟეტებს ანტ. ლიტ-რიდან სესხულობდა (ორიგინ. სიუჟეტზე 6 პიესა აქვს დაწერილი), მაგრამ თითქმის ყოველ მათგანს იგი ერთი მთავარი თემის, ერთი იდეის, ტირანიის წინააღმდეგ ბრძოლის, რესპ. შექმნის, თავისუფლების იდეის საფუძველზე ამუშავებდა. ეს გარემოება თვალნათლივ ავლენს ფრანგ. განმანათლებლობის ძლიერ გავლენას ა–ს მსოფლმხედველობისა და ესთეტ. მრწამსის ჩამოყალიბებაზე. თუმცა მწერლის იდეური პოზიციები არ გამოირჩევა თანამიმდევრულობით: თავისუფლებისათვის მებრძოლი მისი გმირები არისტოკრატები არიან, თავისუფლებას ა. მხოლოდ რჩეულთა ხვედრად მიიჩნევს; იდეალურ სახელმწ. წყობილებად იგი ტირანიის, ოლიგარქიისა და დემოკრატიის გონივრულ შერწყმას სახავს (კომედია „შხამსაწინააღმდეგო"). კომედიებში „ერთი", „ცოტანი", „ზედმეტნი" (1800—02) მმართველობის სამივე ეს ცალკეული ფორმაა გამათრახებული. თავისებურია ა–ს სტილიც — ძლიერი, მონუმენტური, ამაღლებული, ამასთან არქაიზმითა და მწიგნობრულობით აღბეჭდილი. ა–ს კალამს ეკუთვნის აგრეთვე 200-მდე სონეტი, პოემები, მრავალი პამფლეტი და ეპიგრამა, ოდები და თარგმანები ანტ. ლიტ-რიდან. მისმა შემოქმედებამ დიდი გავლენა მოახდინა როგორც იმდროინდელ საზ.-პოლიტ. ცხოვრებაზე, ისე მომდევნო პერიოდის იტალ. ლიტ-რაზე.

*თხზ.*: Opere, v. 1—22, Pisa, 1805—15.

*ლიტ.*: Д е С а н к т и с Ф., История итальянской литературы, т. 2, M., 1964; М о к у л ь с к и й С. С., Итальянская литература..., M., 1966; Р е и з о в Б. Г., Итальянская литература XVIII в., [Л.], 1966.

**ალფონსო** (Alfonso), შუა საუკ. ესპანეთის სამეფოთა მეფეების სახელი. **ა. I** მ ე ო მ ა რ ი, არაგონისა და ნავარის მეფე 1104—34. სამეფოს ეცილებოდა თავის ყოფილ მეუღლეს, კასტილიის დედოფალ ურაკას. 1118 მავრებს სარაგოსა წაართვა და თავის სატახტო ქალაქად აქცია. დაიპყრო რამდენიმე ციხესიმაგრე მდ. ებროს მიდამოებში. 1120 გაიმარჯვა *ალმორავიდების* ლაშქარზე, რ-იც სარაგოსას აღებას ცდილობდა. 1134 ქ. ფრაგასთან მავრებთან ბრძოლაში დამარცხდა.

**ა. III** დ ი დ ი (838—910 ან 912), ასტურიის, ლეონისა და გალისიის მეფე 866—910. წარმატებით ებრძოდა მავრებს. წაართვა მათ მდ. ტახოს ჩრდ. მდებარე ტერიტორია. მისი ვაჟები სათავეში ედგნენ ფეოდ. დიდკაცობას და რამდენჯერმე მოუწყვეს შეთქმულება, 910 ა. იძულებული გახდა ტახტიდან გადამდგარიყო, რის შემდეგ სამეფო მისმა შვილებმა გაინაწილეს.

**ა. V** ს უ ლ გ რ ძ ე ლ ი (1396—1458), არაგონისა და სიცილიის მეფე 1416-იდან. 1442 აიძულა ანჟუს ჰერცოგი რენე I დაეთმო მისთვის ნეაპოლის სამეფო. ნეაპოლი თავის რეზიდენციად აქცია და მას შემდეგ „ორივე სიცილიის მეფე" ალფონსო I ეწოდა. მფარველობდა ხელოვნებასა და მეცნიერებას. მის კარზე თავშესაფარი პოვეს კონსტანტინოპოლის დაცემის (1453) შემდეგ გამოქცეულმა მეცნიერებმა და პოეტებმა. დააარსა ბ-კა და ჰუმანისტური აკადემია.

**ა. VI** მ ა მ ა ც ი (1030—1109), ლეონის (1065-იდან), კასტილიის (1072-იდან) და გალისიის (1073-იდან) მეფე. *რეკონკისტის* დროს ორჯერ შეიჭრა სევილიის ტერიტორიაზე, ხელთ იგდო რამდენიმე ქალაქი, 1085 წ. 25 მაისს აიღო და სატახტო ქალაქად აქცია ტოლედო. დაიპყრო ვალენსიისა და ალმერიის მნიშვნელოვანი ნაწილი. გარემოიცვა სარაგოსა. მუსლიმანმა ამირებმა მის წინააღმდეგ დახმარებისათვის ალმორავიდებს მიმართეს, რ-ებმაც 1086 სალაკასთან (სამხრ.-დას. ესპანეთი) ა. დაამარცხეს და იძულებული გახადეს დაეთმო ვალენსია. თუმცა დაპყრობილი ტერიტ. მნიშვნელოვანი ნაწილი მან მაინც შეინარჩუნა. 1108 იგი დამარცხდა მავრებთან უკლესის ბრძოლაში. ა-ს დროს ცხოვრობდა *სიდ კამპეადორი*.

**ა. VII** (1104—57), კასტილიისა და ლეონის მეფე 1126-იდან. ცდილობდა ესპანეთის ქრისტ. სახელმწიფოთა გაერთიანებას. თავის სიუზერენიტეტში მოაქცია არაგონი, ნავარა, პორტუგალია და ზოგი ფრანგ. სამფლობელო (ფუა, კომენჟი, მონპელიე). 1135 კორტესზე ლეონში იგი ესპანეთის იმპერატორად გამოაცხადეს. ა. წარმატებით მონაწილეობდა რეკონკისტაში (ლაშქრობანი ანდალუსიასა და ესტრემადურაში). 1144 აიღო კორდოვა, მაგრამ ერთი წლის შემდეგ დაანგრია და დატოვა იგი. 50-იან წწ. ეომებოდა *ალმოჰადებს*.

**ა. IX** (1171—1230), ლეონის მეფე 1188—1230. ა-მ ცოლად შეირთო კასტილიის მეფე ალფონსო VIII-ის ასული და გააერთიანა ლეონისა და კასტილიის სამეფოები. პირველად მოიწვია *კორტესი* მესამე წოდების წარმომადგენელთა მონაწილეობით. წაართვა მავრებს ბადახოსი (1227), კასერესი (1229), მერიდა (1230). მის დროს ქ. სალამანკაში გაიხსნა უნ-ტი.

**ა. X** ბ რ ძ ე ნ ი (1221—1284), კასტილიისა და ლეონის მეფე 1252—82. წარმატებით ებრძოდა მავრებს, წაართვა მათ კადისი (1262) და სხვა ქალაქები. სახელმწიფოს ცენტრალიზაციისა და სამეფო ხელისუფლების განმტკიცების მიზნით ებრძოდა მსხვილ ფეოდალებს, მაგრამ დამარცხდა. 1282 დიდებულთა გავლენით კორტესმა გადააყენა და გაამეფა მისი ძე სანჩო. ა. იყო მეცნ. მფარველი და პოეტი. 1248—52 ტოლედოს აკადემიაში არაბი, ებრ. და ქრისტიანი სწავლულების კოლეგიამ მისი ბრძანებით შეადგინა ასტრონ. ტაბულები, ე. წ. *ალფონსოსეული ცხრილები*. 1265 ა-ს განკარგულებით შეადგინეს კანონთა კრებ. — „შვიდი კარედი" ა-ს დავალებითვე დაიწყეს ესპ. ენაზე პირველი მსოფლიო ისტორიის, ე. წ. „საყოველთაო მატიანის" შედგენა, ხოლო ებრ. მეცნიერებმა ესპ. ენაზე თარგმნეს ბიბლია.

**ა. XIII** (1886—1941), ესპ. მეფე *ბურბონთა* დინასტიისა. დედის მარია ქრისტინას რეგენტობით მეფობდა 1886-იდან, დამოუკიდებლად 1902—31. ამერიკა-ესპანეთის ომის (1898) შემდეგ ესპანეთმა დაკარგა კ. კუბა და ფილიპინის კ-ები. ატარებდა კოლონ. პოლიტიკას. მასების გავლენით ა. იძულებული იყო გაეტარე-

ბინა ბურჟ. რეფორმები. იგი ახშობდა მუშათა მოძრაობას. უთანხმოება ჰქონდა კორტესთან. ხელი შეუწყო გენ. *პრიმო დე რივერას* დიქტატურის დამყარებას (1923 წ. 13 სექტ.). 1931 რევოლუციის დაწყებისთანავე ტახტიდან ჩამოაგდეს და ესპანეთიდან გააძევეს.

**ალფონსოსეული ცხრილები,** ლეონისა და კასტილიის (ესპანეთი) მეფის ალფონსო X-ის (1221–1284) თაოსნობით შედგენილი ასტრონ. ცხრილები. გამოქვეყნდა 1252 და სარგებლობდნენ XVI ს-მდე. მოიცავს იმ დროისათვის ცნობილი ასტრონ. სიდიდეების რიცხობრივ მნიშვნელობებს.

**ალფონსუ,** ა ფ ო ნ ს უ I ე ნ რ ი კ ი შ ი (Alfonso, Affonso Henriquez), ა ფ ო ნ ს უ I დ ა მ პ ყ რ ო ბ ე ლ ი (1109, 1110 ან 1111–1185), პორტუგ. პირველი მეფე 1139-იდან. ბურგუნდიელთა დინასტიის ფუძემდებელი. მამამისმა, ფრანგმა პრინცმა ანრი ბურგუნდიელმა (გარდ. 1114), ცოლად შეირთო კასტილიის მეფე *ალფონსო VI* მამაცის ასული ტერესა და მიიღო პორტუგ. (ლუზიტანიის) საგრაფო. მცირეწლოვანი ა. პორტუგ. გრაფი გახდა (1112–39). მართავდა ჯერ დედის — ტერესა კასტილიელის რეგენტობით, 1128-იდან კი — დამოუკიდებლად. 1139 დაამარცხა მავრები ორიკთან და მიიღო პორტუგ. მეფის ტიტული. თავისი მდგომარეობის განსამტკიცებლად 1143 თავი პაპის ვასალად ცნო. საგრძნობლად გააფართოვა სამეფოს საზღვრები სამხრეთით. 25. X. 1147 წ. აიღო ქ. ლისაბონი.

**ალფრედ დიდი** (Alfred the Great) (848 ან 849 — დაახლ. 900), უესექსის მეფე 871-იდან, ანგლოსაქსთა ერთიანი სამეფოს მეფე 878-იდან. ტახტზე ასვლის შემდეგ გაატარა მნიშვნელოვანი რეფორმები: მოახდინა ჯარის რეორგანიზაცია — თავისუფალი გლეხებისაგან შემდგარ ქვეით ლაშქართან ერთად შექმნა მძიმედ შეიარაღებულ ცხენოსან რაინდთა ლაშქარი. საფუძველი ჩაუყარა ფლოტის მშენებლობას. დაამარცხა დანიელები (878) და აიძულა დანიელთა მეფე გუთრუმი და 29 ბელადი მიეღოთ ქრისტიანობა. შემოიერთა ინგლისის სამხრ.-დას. ნაწილი და ლონდონი (886). მისი ბრძანებით შეიქმნა ერთიანი კანონთა კრებული (რ-საც საფუძვლად დაედო კენტის, უესექსის და მერსიის სამეფოების სამართლები) — „მეფე ალფრედის კოდექსი". მფარველობდა განათლებასა და კულტურას. მის დროს დაიწყო ანგლოსაქსური მატიანის შედგენა. ხელი შეუწყო მთარგმნელობითს საქმიანობას; ითარგმნა ბედა პატივცემულის ბოეთიუსის და ოროზიუსის ფილოს. და ისტ. შრომები, პაპ გრიგოლ I დიდის წერილები და სხვ. *გ. ჟორდანია.*

**ალ ფრესკო,** ა ფ რ ე ს კ ო (იტალ. a fresco — სველზე, შეუმშრალზე), კედლის მხატვრობის ტექნიკა, როცა საღებავებს შეუმშრალ ბათქაშზე დებენ. იხ. *ფრესკა.*

**ალფურები,** მოლუკის კუნძულების აბორიგენი მოსახლეობის ერთ დროს გავრცელებული სახელწოდება. ასე უწოდებდნენ სერამის, ბურუს და ჰალმაჰერის კ-ების სანაპიროთა მცხოვრებნი შიდა რ-ნების აბორიგენ ტომებს, რ-თაც მუსლიმანობა არ მიუღიათ. ამ ტერმინს (არაბ.-ესპ. „ველური") საბჭ. ეთნოგრაფები არ იყენებენ, რადგან მას ზუსტი ეთნ. შინაარსი არ გააჩნია.

**ალქიმია** (გვიანდ. ლათ. alchemia, alchimia, alchymia), ქიმიის მიმართულება, რ-საც საფუძვლად დაედო „ფილოსოფიური ქვისა" და „სიცოცხლის ელექსირის" მიღების შესაძლებლობის მცდარი წარმოდგენა. განსაკუთრებით მოიკიდა ფეხი დას. ევროპაში XII–XVI სს-ში. სიტყვა „ა." წარმოშობილია არაბ. ალ-ქიმიიდან, რომლის ამოსავალია ბერძნ. chēmeia (cheō — ვასხამ, ჩამოვასხამ), რაც მიგვითითებს ა-ის კავშირზე ლითონის ჩამოსხმისა და დნობის ხელოვნებასთან, ან კიდევ Chemia — ეგვიპტე, რაც ა-ს აკავშირებს მისი წარმოშობის ადგილთან. ქიმიის ისტორიაში ალქიმიური პერიოდი IV ს-იდან XVI ს-მდე გრძელდებოდა. ა-ში აისახა შუა საუკ. აზროვნების ბევრი თავისებურება. ალქიმიკოსების უმთავრესი ამოცანა იყო წარმოსახვითი ნივთიერების — „ფილოსოფიური ქვის" მეშვეობით არაკეთილშობილი ლითონების კეთილშობილ ლითონებად გარდაქმნა („ტრანსმუტაცია") და „სიცოცხლის ელექსირის" მიღება, რ-საც თითქოს შეეძლო ადამიანის სიცოცხლის გახანგრძლივება. ამ ამოცანის გადაწყვეტის პირველი ცდა ანტ. ხანას ეკუთვნის. ექსპერიმენტისადმი ალქიმიური მიდგომა არსებითად მცდარი იყო, რადგან იგი გამოდიოდა აპრიორული მტკიცებიდან, რომ არაკეთილშობილი ლითონების გარდაქმნა ვერცხლად და ოქროდ ღვთის დაწესებულია და ამ საიდუმლოს მხოლოდ განცხადებაა საჭირო. „ფილოსოფიური ქვის" უშედეგო ძიების გარდა, ალქიმიურ ხანაში ფართოდ ვითარდება ხელოსნური ქიმია. ა-ის თითოეულ დარგში შეიძლება დავინახოთ დადებითი ცოდნის საწყისები. ჩვენამდე მოღწეული ალქიმიური ტექსტებიდან ჩანს, რომ ამ ხანაში ალქიმიკოსებმა აღმოაჩინეს და მიიღეს ბევრი ახალი ნაერთი და ნარევი (მინერ. და მცენარეული საღებრები, მინები, მინანქრები, ლითონთა შენადნობები, მჟავები, ტუტეები, მარილები, სამკურნალო პრეპარატები), დაამუშავეს და გააუმჯობესეს ნივთიერებათა გაწმენდის მეთოდები (გამოხდა, აქროლება, გაფილტვრა). ა-მ ფეხი მოიკიდა მსოფლიოს მრავალ ქვეყანაში. განარჩევენ ბერძნ.-ეგვ., არაბ. და დას. ევროპის ა-ს. რუსეთში ა. ნაკლებად გავრცელდა. საქართველოში ა-ის გავრცელების საკითხი ჯერ კიდევ არ არის დადგენილი, თუმცა მატერ. კულტურის ძეგლები პრაქტ. ქიმიის განვითარების მაღალ დონეზე მიგვითითებს, მაგ., შუა საუკ. საქართველოში ტიხრული მინანქრის დამზადების ხელოვნება. ჩინ. და ინდ. ალქიმიკოსთა მიღწევებს არავითარი პრაქტ. ზეგავლენა არ მოუხდენია დასავლეთზე. თითოეული ქვეყნის ალქიმიკოსებს თავიანთი გარკვეული პრაქტ. მიღწევები ჰქონდათ. საყოველთაოდ ცნობილი იყო ბერძენ.-ეგვ. ალქიმიკოსების მიერ მადნისაგან ლითონების გამოდნობის ხელოვნება. არაბ ალქიმიკოსებს ეკუთვნის პირველი რაციონალური ფარმაციის შექმნა (გებერი, ავიცენა, აბუ არ-რაზი და სხვ.). IX–XV სს. დას. ევრ. ალქიმიკოსებს შორის იყო მრავალი გამოჩენილი მოაზროვნე, რ-ებმაც მნიშვნელოვანი კვალი დატოვეს შუა საუკ. კულტურის ისტორიაში (რ. ლულიუსი, ალბერტ დიდი, ფ. ბონავენტურა, რ. ბეკონი).

ა. თანამედროვე ქიმიის მხოლოდ ჩანასახი არ ყოფილა. ემპირიულმა ა-მ გზა გაუკაფა შეგნებულ და მიზანდასახულ ექსპერიმენტს. XVI ს. ა-იდან აღმოცენდა და განვითარდა *იატროქიმია,* რ-მაც გამოყენებით (ტექნიკურ) ქიმიასთან ერთად XVIII ს. დამლევსა და XIX ს. დამდეგს საფუძველი ჩაუყარა ქიმიის ჩამოყალიბებას მეცნიერებად.

*ლიტ.:* Д ж у а М., История химии, пер. с итал., М., 1966; М е н ш у т к и н Б. Н., Химия и пути ее развития, М.—Л., 1937.

**ალქსნისი,** ა ლ ქ ს ნ ე, ადამ [27. II (10. III). 1864, სალისბურგი, ახლანდ. მაზსალაცა, — 9 (21). VIII. 1897, რუიენა], ლატვიელი რეალისტი ფერმწერი და გრაფიკოსი. სწავლობდა პეტერბ. სამხატვრო აკადემიაში (1883–93), იყო პროგრ. ჯგუფის „რუკისის" („მშრომელი") ერთ-ერთი იდეური ხელმძღვანელი. თავის ნაწარმოებებში ასახავდა ლატვ. ხალხის ყოფასა და ისტორიას („მთესველი", „მხვნელი", 1896, ორივე ლატვ. სსრ სამხატვრო მუზეუმი, რიგა).

**ალქსნისი** (ა ს ტ რ ო ვ ი) იაკობ ივანეს ძე [14(26). I. 1897 — 29. VII. 1938], საბჭ. სამხ. მოღვაწე, არმიის მეორე რანგის სარდალი (1935). კომპარტიის წევრი 1916-იდან. დაიბადა ლიფლანდიის გუბერნიაში, ლატვ. მოჯამაგირის ოჯახში. არმიაში მსახურობდა 1917-იდან. დაამთავრა ოდესის პრაპორშჩიკთა სკოლა და გაიგზავნა დას. ფრონტზე, სადაც ოქტ. რევ. დღეებში რევ. მუშაობას ეწეოდა ჯარისკაცთა შორის. 1919 მაისიდან წითელ არმიაში მსახურობდა. იყო ორიოლის გუბ. სამხ. კომისარი, 55-ე მსროლელი დივიზიის კომისარი, დონის ოლქის სამხ. კომისარი. 1924 დაამთავრა მ. ფრუნზეს სახ. სამხ. აკადემია, 1924–26 იყო ჯარების მოწყობისა და სამსახურის სამმართველოს უფროსი და კომისარი, 1926–31 — წითელი არმიის სამხ.-საჰაერო ძალების უფროსის მოადგილე. 1931-იდან — სამხ.-საჰაერო ძალების სარდალი და სსრკ რევ. სამხ. საბჭოს, შემდეგ კი თავდაცვის სახალხო კომისარიატის სამხ. საბჭოს წევრი, 1937 იანვრიდან — თავდაცვის სახალხო კომასრის მოადგილე ავიაციის დარგში. ა. იყო სსრკ უმაღლესი საბჭოს I მოწვევის დეპუტატი. დაჯილდოებულია ლენინისა და სამი სხვა ორდენით.

**ალღუმი,** მეზობელ კომლთა სამეურნეო გაერთიანება (ამხანაგობა) ფშავ-ხევსურეთის ზოგიერთ თემში ძველად. სათემო თუ სასოფლო სახნავ-სათესი მიწები, სათიბები და ტყე ა-ებს შორის თანაბრად ნაწილდებოდა. ასევე თანაბრად ანაწილებდნენ საალღუმო მიწის ნაკვეთებს კომლებზე. ა-ში გაერთიანებულ კომლთა რაოდენობა იცვლებოდა, მაგრამ, ჩვეულებრივ, მიწისა თუ ტყის ხელახალი განაწილებისას ცდილობდნენ თითოეულ ა-ში კომლთა თანაბარი რაოდენობა ყოფილიყო. მაგ., 1885 სოფ. ღულის (ხევსურეთი) 30 კომლი ოთხ ა-დ იყოფოდა: მათგან ორში რვა-რვა კომლი შედიოდა, ორშიც — შვიდ-შვიდი. ზოგიერთი ა. 10–12 კომლსაც აერთიანებდა. ა-ებად დაყოფა სათემო თუ სასოფლო საქმეების უკეთესი ორგანიზაციის მოხერხებული საშუალება იყო.

*ლიტ.:* ჯ ა ლ ა ბ ა ძ ე გ., მიწათმოქმედება ფშავ-ხევსურეთში, თბ., 1963; Материалы для изучения экономического быта государственных крестьян Закавказского края, т. 5, ч. 1, Тфл., 1887; Х а р а д з е Р. Л., Грузинская семейная община, [т.] 2, Тб., 1961. *გ. ჯალაბაძე.*

**ალციონე,** η კ უ რ ო ს ი, *პლეადების* გროვის ყველაზე კაშკაშა, მესამე ვარსკვლავიერი სიდიდის ვარსკვლავი.

**ალძიხი,** სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (ააცის სოფსაბჭო), მდ. მწარის (ბაკლანოვკის მარცხ. შენაკადი) მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 170 *მ,* გუდაუთიდან 15 *კმ.* ააცის კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). რვაწლ. სკოლა სოფ. ააცში (3 *კმ*).

**ალხაზიშვილი** იაკობ ქაიხოსროს ძე (1. I. 1826–3. XI. 1896), ინფანტერიის გენერალი (1891). 1844 დაამთავრა პეტერბ. კადეტთა მე-2 კორპუსი და პრაპორშჩიკის ჩინით დაინიშნა ლაიბგვარდიის პოლკში. მონაწილეობდა რუს. არმიის თითქმის ყველა იმდროინდელ ლაშქრობაში. 1874 მიიღო გენ.-მაიორის ჩინი და დაინიშნა კავკასიის ქვეითი ბრიგადის მეთაურად. 1877 წ. 13 ივნისს ა-მა გურიის, იმერეთისა და ენგურის რაზმებით ილორთან ბრძოლაში დაამარცხა ოსმალთა დიდი დესანტი, რ-მაც საფრთხე შეუქმნა დას. საქართველოს. 15 ივნ. ოჩამჩირის მახლობლად მან კიდევ ერთი დარტყმა მიაყენა უკუქცეულ მტერს და 20 აგვ. ბრძოლით დაიკავა სოხუმი. მონაწილეობდა *ალაჯის ბრძოლაში.* რუს. არმიის მიერ ყარსის ციხესიმაგრის გარემოცვის დროს იერიშით აიღო ორი ფორ-

ტი და ქუთაისის ქვეითი ათასეულით ქალაქში ერთ-ერთი პირველი შეიჭრა. ბრძოლაში გამოჩენილი სიმამაცისათვის ა-ს გენ.-ლ. ჩინი მიენიჭა. შემდეგ იგი მეთაურობდა კავკასიის 41-ე ქვეით დივიზიას (1878), კავკასიის გრენადერთა დივიზიას (1883) და კავკასიის მე-3 საარმიო კორპუსს (1885). 1894-იდან სიკვდილამდე იყო რუს. სამხ. საბჭოს წევრი.

**ალხაზიშვილი** ილია სოლომონის ძე (16. XI. 1853, სოფ. ზიარი, ახლანდ. გურჯაანის რ-ნი, — 27. I. 1921, თბილისი), ქართველი მწერალი, მეცნიერი და საზ. მოღვაწე. დაამთავრა ხარკოვის უნ-ტის სამკურნ. ფაკ-ტი (1891), სამშობლოში დაბრუნდა და 1918-მდე პროვიზორად მუშაობდა ქ. ახალქალაქში. ა-ის თხზულებანი 1875-იდან იბეჭდებოდა ქართულ ჟურნალ-გაზეთებში. ავტორია ეთნოგრ.-ფოლკლორული, ისტ. და სამედ. ნაშრომებისა „ბუნება და ცხოვრება“ (1897), „მტკვარი, ჭოროხი, რიონი“ (1912—14), „სამკურნალო მცენარენი საქართველოში“ (1899), „ვარძიის მონასტერი“ და სხვ. ა-ს წვლილი მიუძღვის ქართ. სამეცნ. ტერმინოლოგიის შემუშავებაში: „საანატომიო და საფიზიოლოგიო ტერმინები“, 1913; „ქართული ენა და სამეცნიერო ტერმინოლოგია“, 1915; „ბუნების ლექსიკონი“, 1916. მისი თაოსნობით რამდენიმე სოფელში გაიხსნა სკოლა და ბ-კა-სამკითხველო, ახალქალაქში — ქართ. გიმნაზია.

*ლიტ.*: კ ე კ ე ლ ი ძ ე მ., ილია ალხაზიშვილი, «მნათობი», 1953, № 11.



ჟ. ამადუ.

**ალხაზიშვილი** შალვა ილიას ძე (დ. 27. III. 1899, თბილისი), ქართველი საბჭოთა კრიტიკოსი, ხელოვნებათმცოდნე, საქ. სსრ ხელოვნების დამს. მოღვაწე (1967). დაამთავრა გორის კლასიკური გიმნაზია (1917), მასწავლებლობდა ქ. ახალქალაქსა და თბილისში. 1924 „*ფუტურისტ-ლეფელების*“ ჯგუფის წევრი გახდა. ამავე წლიდან ა-ის კრიტიკულ-თეორიული წერილები ლიტ-რისა და ხელოვნების აქტუალურ საკითხებზე იბეჭდებოდა იმდროინდელ პრესაში (ჟურნ. „ლიტერატურა და სხვა“, „მნათობი“, „მემარცხენეობა“, „საბჭოთა ხელოვნება“). ა. თანაავტორია კინოფილმებ „საბას“ (1928) და „საკანი 79-ის“ (1932) სცენარებისა.

**ალხესირასი** (Algeciras), ქალაქი და ნავსადგური ესპანეთში (ანდალუსია, კადისის პროვინცია), ხმელთაშუა ზღვის ალხესირასის უბის ნაპირზე, გიბრალტარის მოპირდაპირე მხარეს. 75 ათ. მცხ. (1968). კლიმ. და ბალნეოლ. კურორტი (ფუენტე-სანტის მინერ. წყაროები). კორპის დამუშავება და გატანა. თევზჭერა. ნავთობგადამუშავება. ა. დაარსდა 713.

**ალხესირასის კონფერენცია 1906,** გაიმართა გერმანიის ინიციატივით ქ. ალხესირასში (ესპანეთი) 15 იანვ. — 7 აპრ.; მისი მიზანი იყო 1904—05 გერმ.-საფრ. შორის მაროკოს პირველი კრიზისის დროს წარმოშობილი უთანხმოების მოწესრიგება (იხ. *მაროკოს კრიზისები*). კონფერენციაში მონაწილეობდნენ გერმანია, საფრანგეთი, ინგლისი, აშშ, რუსეთი, ავსტრია-უნგრეთი, იტალია, ესპანეთი, შვეცია, პორტუგალია, ბელგია, ნიდერლანდი და მაროკო. გერმანია იმედოვნებდა მაროკოთი დაინტერესებული სახელმწიფოების მხარდაჭერით ჩაეშალა ინგლ.-საფრ. გეგმა, რ-იც მაროკოზე საფრ.-ესპ. პროტექტორატის დამყარებას ითვალისწინებდა. მაროკოს „მფარველის“ ნიღბით იგი მოითხოვდა დაცულიყო მაროკოს ტერიტ. მთლიანობა, სულთნის სუვერენიტეტი და მაროკოში „ღია კარებისა და თანასწორ შესაძლებლობათა“ პრინციპი. მაგრამ მას მხოლოდ ავსტრია-უნგრეთმა დაუჭირა მხარი. „ალხესირასის გენერალური აქტი“ ფორმალურად აღიარებდა მაროკოს სულთნის დამოუკიდებლობას, მისი სახელმწიფოს „მთლიანობას“ და მაროკოში ყველა ერის თავისუფლებასა და თანასწორუფლებიანობას „ეკონომიურ ურთიერთობაში“, მაგრამ პოლიტ. და ეკონ. უპირატესობა საფრანგეთმა მოიპოვა: კონფერენციის გადაწყვეტილებით შეიქმნა მაროკოს სახელმწ. ბანკი დიდი ბრიტანეთის, გერმ., ესპ. და საფრ. ზედამხედველობით და ბანკის კაპიტალში საფრანგეთმა მიიღო უმეტესი კვოტა. საფრ. და ესპ. გავლენას დამორჩილდა მაროკოს პოლიციაც. ეს გერმ. დიპლ. მარცხი იყო; ამას გარდა, ა. კ-მ გზა გაუხსნა საფრანგეთსა და ესპანეთს საბოლოოდ დაემორჩილებინათ მაროკო და განამტკიცა ინგლ.-საფრ. ანტანტა.

*პუბლ.*: Международные отношения 1870—1918 гг. Сб. документов, М., 1940.

*ლიტ.*: კ ი ღ უ რ ა ძ ე გ., ნარკვევები პირველი მსოფლიო ომის მომზადების ისტორიიდან (მაროკოს პირველი კრიზისი), თბ., 1960.

*გ. კიღურაძე.*

**ალჰამბრა** (არაბ. ალ-ჰამრა — წითელი), XIII—XIV სს. გვიანდ. მავრული ხელოვნების ძეგლი ესპანეთში, *გრანადის* აღმოსავლეთით, მდ. დაროს ხეობაში, მაღალ მთაზე, სასახლეთა კომპლექსს უჭირავს 3,5 $კმ^2$. უძველესი ნაწილია ალკასაბა (XIII ს.). ნაგებობები დაჯგუფებულია ორი მთავარი შიდა ეზოს ირგვლივ: ერთია ლომების ეზო, რ-ის შუა ლომის 12 სტილიზებული ქანდაკებით შემკული შადრევანია და მეორე — მურტების ეზო დიდი აუზით. მდიდრული ორნამენტით მორთული დარბაზებიდან აღსანიშნავია ორი დის დარბაზი, მეფეთა დარბაზი, დესპანთა დარბაზი და სხვ. ა-ის კომპლექსში შედის კარლოს V-ის დაუმთავრებელი სასახლე — ესპანეთის აღორძინების ხანის არქიტ. მნიშვნელოვანი ძეგლი (დაწყებულია 1526, არქიტ. პედრო მაჩუკა).



ალჰამბრის სასახლის «ლომების ეზო». გრანადა. XIII—XIV სს.

**ალჰარიზი** (al-Harizi) იეჰუდა ბენ შოლომო ბენ ხოფნი (1170—1225 ან 1230), ებრაელი პოეტი. შუა საუკ. ებრ. პოეზიის უკანასკნელი წარმომადგენელი ესპანეთში. წერდა ებრაულ, არაბ. და არამეულ ენებზე. მრავალ წელს იხეტიალა საფრანგეთში, პალესტინაში, სირიაში, სპარსეთში. იყო საქართველოშიც. მოგზაურობის შთაბეჭდილებები მისი ბევრი ლექსის შთაგონების წყაროდ იქცა. ა-ის დივანი „თახქემონი“ („შენ მაბრძნობ“, პირველად გამოიცა კონსტანტინოპოლში, 1583) დაწერილია არაბ. *მაკამების* ფორმით. მათში ჩართულია ციტატები ბიბლიიდან. ა-ის პოეზია გამოირჩევა ლექსის სიმსუბუქით, გონებამახვილი და ბასრი სატირით. იგი ხოტბას ასხამს სიბრძნეს, სიკეთეს, კიცხავს უგუნურებას, ბოროტებას, რელიგ. ფანატიზმს. არაბულიდან ებრაულად თარგმნა ალ-*ჰარირის* მაკამები და XII ს. ფილოს. მაიმონიდის ზოგიერთი ტრაქტატი.

**ამაგასაკი,** ქალაქი და ნავსადგური იაპონიაში, კ. ჰონსიუს სამხრ. სანაპიროზე, მდ. იოდოს ოსაკის ყურესთან შეერთების ადგილას, ჰიოგოს პრეფექტურაში. 539 ათ. მცხ. (1969, გარეუბნებიანად). რკინიგზის სადგური. ფაქტობრივად — ქ. *ოსაკის* ქალაქ-თანამგზავრი. ოსაკა — კობეს ინდუსტრ. რ-ნის მძიმე მრეწვ. ცენტრი. მეტალ., მანქანათმშ., ქიმ., საფეიქრო, კერამ., ცემენტის, მინის მრეწვ., მძლავრი თბოელსადგური.

**ამადეო სავოიელი** (Amadeo de Saboya) (1845—1890), ესპანეთის მეფე 1870—73. იტალიის მეფის ვიტორიო ემანუელ II-ის ძე. ესპანეთში ბურბონთა დინასტიის დამხობის შემდეგ 1870 წ. 16 ნოემბ. კორტესმა ესპანეთის მეფედ აირჩია. მის გამეფებას დაემთხვა მწვავე პოლიტ. და ეკონ. კრიზისი (სხვადასხვა მონარქისტულ ჯგუფს შორის ბრძოლა, რესპუბლიკელთა გამოსვლები, კარლისტური ომის დაწყება 1872, თავდასხმა ა. ს-ზე 1872 და სხვ.). ა. ს. მალე იძულებული გახდა ტახტიდან გადამდგარიყო (1873 წ. 11 თებ.).

**„ამადის გალელი“** („Amadís de Gaula“), რაინდული რომანი. აღწერს უელსელი უფლისწულის ამადის გალელისა და ინგლ. მეფის ასულის ორიანას მიჯნურობას. შემორჩენილია მისი კასტილიური ტექსტი. ნაწარმოებს იჩემებენ ესპანელებიცა და პორტუგალიელებიც. ავტორი და თარიღი დაუდგენელია, არც ისაა ცნობილი, რომელ ენაზე შეიქმნა პირველად. ვარაუდობენ, რომ 1508 სარაგოსაში უნდა გამოეცათ, ხოლო უფრო ადრე (1496) — სევილიაში. ესპ. გამოცემის მიხედვით, „ა. გ.“ ოთხი წიგნისაგან შედგება. ბოლო წიგნს მიაწერენ გ. რ. დე მონტალვოს, რ-საც „უძველესი ორიგინალის საფუძველზე“ უნდა შეევსო და გაესწორებინა პირველი სამი წიგნიც. ნაწარმოებს ბევრი რამ აქვს საერთო ფრანგ. მრგვალი მაგიდის რომანებთან. იგი მოიხსენია სერვანტესმა „დონ კიხოტში“ როგორც თავისი გმირის საყვარელი წიგნი. „ა. გ.“ XVI—XVII სს. ევრ. რაინდული რომანის ნიმუშად იქცა და ბევრი მიმბაძველიც გაუჩნდა.

**ამადუ** (Amado) ჟორჟი (დ. 10. VIII. 1912, ილიეუსი, ბაიის შტატი), ბრაზილიელი მწერალი, საზ. და პოლიტ. მოღვაწე, ბრაზ. აკადემიისა (1961) და მსოფლიოს მშვიდობის საბჭოს წევრი; „ხალხთა შორის მშვიდობის განმტკიცებისათვის“ საერთაშორისო ლენინური პრემიის ლაურეატი (1951). ბრაზ. კომპარტიის წევრი. დაიბადა წვრილი პლანტატორის ოჯახში. სწავლობდა რიო-დე-ჟანეიროს უნ-ტში. უსახსრობის გამო სწავლას თავი მიანება. 30-იან წწ. ჩაება ეროვნ.-განმათ. ბრძოლაში, რ-საც კომპარტია ხელმძღვანელობდა. რამდენჯერმე დააპატიმრეს, 1941—45 ემიგრაციაში იყო. 1945 გახდა ბრაზ. მწერალთა ასოციაციის ვიცე-პრეზიდენტი და ეროვნ. კონგრესის დეპუტატი კომპარტიისაგან. 1948 იძულებული გახდა კვლავ დაეტოვებინა სამშობლო და მხოლოდ 1952 დაბრუნდა ბრაზილიაში.

ა-ს შემოქმედება აშკარად გამოხატული სოც.-პოლიტ. ხასიათისაა. ეს იგრძნობა მის პირველსავე რომანში „კარნავალის ქვეყანა“ (1931) და მკაფიოდ გასდევს ა-ს თითქმის ყველა ნაწარმოებს. ა-მ ყურადღება მიიპყრო რომანებით „კაკაო“ (1933) და „ოფლი“ (1934). დოკუმენტური ასახვისაკენ სწრაფვა ამ რომანებს, აგრეთვე „ჟუბიაბას“ (1935), ნატურალიზმთან აახლოებს. შემდგომ ა-ს შემოქმედებითი ევოლუცია წარიმართა კრიტ. რეალიზმის ტრადიციათა ათვისების გზით (რომანები: „მკვდარი ზღვა“, 1936 „ქვიშის კაპიტნები“, 1937; „უსაზღვრო მიწა“, 1943; „სან-ჟორჟი დოს ილიეუსი“, 1944) და დაგვირგვინდა სოციალ. რეალიზმით,

რ-ის საფუძველზეც შეიქმნა მისი საუკეთესო სოც. რომანები: „წითელი ყლორტები“ (1946), „თავისუფლების იატაკქვეშეთი“ (1952), „საწაულთა დუქანი“ (1969) და სხვ. ა-ს რომანების მთავარი გმირები არიან გლეხები, მუშები, ზანგები, წვრილი პლანტატორები, რევ. კომუნისტები, რ-თა ცხოვრების ფონად მწერალი სოც. ყოფისა და ბრძოლის ვრცელ სურათებს გვიხატავს. ა-ს ეკუთვნის აგრეთვე ეროვნ. სულისკვეთების პოეტური რომანები „გაბრიელა, მიხაკი და დარიჩინი“ (1958), „დონა ფლორი და მისი ორი ქმარი“ (1966), მოთხრობები, მხატვრული ბიოგრაფიები.

*თხზ.*: Obras, v. 1—17, São Paulo, 1954—66.

*ლიტ.*: Т е р т е р я н И., Бразильский роман XX в., М., 1965; Жоржи Амаду. Биобиблиогр. указатель, М., 1965.

**ამაზასპი**, ამ სახელით საქართველოს ისტორიაში ცნობილია რამდენიმე ისტ. პიროვნება· 1. ქართული წყაროების მიხედვით, ქართლის მეფე II ს. I ნახ., მეფობდა „ორმეფობის“ (იხ. *ორმეფობა ქართლში*) დროს დეროკთან ერთად. ზოგი მკვლევარი მას მითრიდატე III-თან აიგივებს; 2. იბერიის მეფის მითრიდატე III-ის ძმა, მოხსენიებული რომში აღმოჩენილ ეპიტაფიაში, სადაც ნათქვამია, რომ პართიის წინააღმდეგ იმპერატორ ტრაიანეს ლაშქრობის დროს (114—115) ა. მეთაურობდა იმპერატორის დასახმარებლად მოსულ იბერიელთა რაზმს. გარდაიცვალა ქ. ნიზიბინთან; 3. ქართლის მეფე III ს. შუახანებში. ქართული წყაროების გარდა, იხსენიება სპარსეთის მეფის შაბურ I-ის (242—272) ქააბა-ი-ზარდოშტის დიდ წარწერაში („ამაზასპი, მეფე იბერიისა“), როგორც პირი, რ-საც სპარსეთის მეფის კარზე ერთ-ერთი პირველი ადგილი ეკავა. ა. სასანიანთა ირანის ერთ-ერთი ყველაზე უფრო გავლენიანი მოკავშირე ჩანს. მის ირანულ ორიენტაციას „ქართლის ცხოვრებაც“ გვიდასტურებს. ამ წყაროს მიხედვით, იგი სპარსელებთან ერთად იბრძოდა რომაელების წინააღმდეგ და ამ ბრძოლაში დაღუპულა. ა-ის დროს ქართლი ძლიერი სახელმწიფო იყო. „ქართლის ცხოვრებაში“ ვრცლად არის მოთხრობილი ქართლში შემოჭრილ ოსებთან (ალანებთან) მისი ბრძოლის ამბავი.

*წყარო*: ლ ე ო ნ ტ ი მ რ ო ვ ე ლ ი, ცხოვრება ქართველთა მეფეთა, წგ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 1, თბ., 1955; ყ ა უ ხ ჩ ი შ ვ ი ლ ი თ., ბერძნული წარწერები საქართველოში, თბ., 1951.

*ლიტ.*: საქართველოს ისტორიის ნარკვევები, ტ. 1, თბ., 1970, გვ. 524—525; М е л и к и ш в и л и Г. А., К истории древней Грузии, Тб., 1959.

*გ. მელიქიშვილი.*

**ამაზონასი** (Amazonas), შტატი ჩრდ.-დას. ბრაზილიაში, ამაზონის დაბლობზე. ტერიტორიით უდიდესი და ერთ-ერთი ყველაზე ნაკლებად დასახლებული შტატი. ფართ. 1564,4 ათ. *კმ*². მოსახლ. 961 ათ. კაცი (1970, შეფასებ). ადმ. ცენტრი და მთავარი ნავსადგ. — ქ. მანაუსი. მოსახლ. (უმთავრესად მეტისები) ძირითადი საქმიანობაა ტყის მეურნეობა. ჰევეის წვენისა და ბრაზ. კაკლის შეგროვება, ძვირფასი ჯიშის ხის მერქნის დამზადება. ჯუთის და კაკაოს პლანტაციები. ნავთობის მოპოვება და გადამუშავება. კვების მრეწვ. საწარმოები. თევზჭერა, ნადირობა. მთავარი საგარეო-სავაჭრო გზაა მდ. ამაზონი და მისი შენაკადები.

**ამაზონები**, იხ. *ამორძალები*.

**ამაზონი** (Amazonas), მდინარე სამხრ. ამერიკაში. წყლიანობის, აუზის ფართობისა და სამდინარო სისტემის სიგრძის მიხედვით უდიდესია მსოფლიოში. სახელწოდებას უკავშირებენ მდინარის შესართავში მოქცევით გამოწვეული ტალღების სახელს —პოროროკას, რ-საც ტუპი-გუარანის ინდიელთა დიალექტზე „ამაზუნუ“ ეწოდება. ინდიელები ა-ს უწოდებენ პარანა-ტინგას (თეთრი მდინარე) და პარანა-გუასუს (დიდი მდინარე).

ა-ის სიგრძე მთავარი სათავიდან — მდ. მარანიონიდან 6,4 ათ. *კმ*, მდ. უკაიალიდან (მეორე სათავე) 7 ათ. *კმ*-ზე მეტი. აუზის ფართ. 7180 ათ. *კმ*². სათავე აქვს ანდებში, ერთვის ატლანტის ოკეანეს. მარანიონი პერუს ანდებში ზ. დ. 4840 *მ*-ზე იწყება. ა. და მისი შენაკადები ანდებში ღრმა კანიონებს აჩენენ, შემდეგ ძლიერი მეანდრული დინებით მიემართებიან ამაზონის დაბლობზე. ა-ის აუზი პერუს, ბოლივიის, ეკვადორის, კოლუმბიის და ბრაზილიის ტერიტორიების ფარგლებშია.

ა-ის ჭალის სიგანე მდ. რიუ-ნეგრუს შესართავს ქვემოთ 80—100 *კმ*. ჭალის ზედაპირი დასერილია ფშანებითა და ნამდინარევებით. არის ბევრი კუნძული. ა-ის სიგანე მდ. უკაიალის შეერთების რ-ნში 2 *კმ*, შუაწელში 5 *კმ*, ქვემო დინებაში 15—20 *კმ*, შესართავთან 80—150 *კმ*. მაქს. სიღრმე 135 *მ* (ქ. ობიდუსთან), შუაწელში 70 *მ*-მდე, შესართავთან 15—45 *მ*.

ა-ის აუზი ძირითადად ეკვატორულ სარტყელშია მოქცეული. ნალექები 1500—3000 *მმ* წელიწადში. უმთავრესად წვიმის წყლით საზრდოობს. წვიმების პერიოდი ა-ის მარჯვ. და მარცხ. შენაკადთა აუზებში სხვადასხვა დროს დგება, ამიტომ ა. მთელი წლის მანძილზე წყალუხვია. წყლის მაქს. ხარჯი 300 ათ. *მ*³/*წმ*, საშ. ხარჯი 175 ათ. *მ*³/*წმ*. საშ. წლ. ჩამონადენი 5520 *კმ*³. ა-ზე მოდის დედამიწის მდინარეთა საერთო ჩამონადენის 15—17%. ა-ს ყოველწლიურად დაახლ. 1 მლრდ. *ტ* მყარი მასალა შეაქვს ატლანტის ოკეანეში. ქვემო დინებაში მდინარის რეჟიმზე დიდ გავლენას ახდენს ოკეანის მოქცევა, რ-იც 1400 *კმ*-ზე აღწევს მდინარის აღმა. ა-ის მთავარი შენაკადებია: მარჯვ. — უკაიალი, ჟურუა, მადეირა, ტაპაჟოსი, შინგუ; მარცხ. — ნაპო, ისა, იაპურა, რიუ-ნეგრუ.

ა. მდიდარია ფლორითა და ფაუნით. ა-ის შენაკადებსა და ტბებში გავრცელებულია დიდფოთლიანი მცენარე ვიქტორია-რეგია. ძუძუმწოვრებიდან აღსანიშნავია მდინარის დელფინი. მდიდარია თევზით (დაახლ. 2000 სახეობა). ბევრია ნიანგი, სხვადასხვა სახის გველები.

ა. შენაკადებით ქმნის შიგასამდინარო გზების გრანდიოზულ სისტემას, რ-ის სიგრძეა 25 ათ. *კმ*. ა. სანაოსნოა შესართავიდან 4300 *კმ* მანძილზე, დიდი საოკეანო გემები შესართავიდან 1690 *კმ*-მდე (ქ. მანაუსი) შედის.

ა-ის ენერგეტ. პოტენციალი შეფასებულია დაახლ. 280 მლნ. *კვტ*-ით, მაგრამ ჰიდროენერგია უმნიშვნელოდაა გამოყენებული. მთავარი ნავსადგურებია ბელენი (პარა), სანტარენი, ობიდუსი, მანაუსი, იკიტოსი.

ა-ის შესართავი 1500 აღმოაჩინეს ესპანელებმა. მდინარეზე პირველად 1541 იმოგზაურა ესპ. კონკისტადორმა ფ. დე ორელანამ.

*ლიტ.*: Г о ж е в А. Д., Южная Америка, М., 1948; М у р а н о в А. П., Величайшие реки мира, Л., 1968.

**ამაზონი**
შენაკადები
მარჯვენა
უკაიალი
ჟურუა
მადეირა
ტაპაჟოსი
შინგუ
მარცხენა
ნაპო
ისა
იაპურა
რიუ-ნეგრუ

**ამაზონის დაბლობი**, ყველაზე დიდი დაბლობი დედამიწაზე. ფართ. 5 მლნ. *კმ*²-ზე მეტი. მდებარეობს სამხრ. ამერიკაში, უმთავრესად ბრაზ. ტერიტორიაზე, მდ. ამაზონის აუზში. გაშლილია ანდებიდან ატლანტის ოკეანემდე, გვიანის და ბრაზ. ზეგნებს შორის. დას. ნაწილში ეკვატორული მუდამ ტენიანი (ნალექები 3000 *მმ* წელიწადში) ჰავაა, აღმ-ში—სუბეკვატორული. დაფარულია ნოტიო ეკვატორული ტყეებით (სელვასი, ჰილეა). გავრცელებულია ფოთოლმცვივანი მეჩხერი ტყეები და სავანები. ბინადრობენ ცხვირფართო მაიმუნები, ტაპირები და სხვ. წიაღისეულიდან აღსანიშნავია მანგანუმის, რკინისა და ნავთობის საბადოები.

**ამალასუნთა**, ა მ ა ლ ა ს ვ ი ნ თ ა (Amalasuntha, Amalaswintha) (გ. 30. IV. 535), ოსტგუთების სამეფოს გამგებელი 526—534. მეფე *თეოდორიხის* ასული. სამეფოს მართავდა მამის გარდაცვალების შემდეგ, როგორც თავისი მცირეწლოვანი ძის ათალარიხის რეგენტი. მფარველობდა რომაელებსა და მათ კულტურას. შვილის მდგომარეობის განმტკიცების მიზნით ა-მ კავშირი დაამყარა ბიზანტიელებთან, ხოლო მისი გარდაცვალების შემდეგ (534) სამეფო გვირგვინი და თანამმართველობა შესთავაზა თავის ბიძაშვილს თეოდატს, რ-მაც დაამხო ა-ს ხელისუფლება და ა. დაახრჩობინა. ეს მკვლელობა *იუსტინიანემ* იტალიაში ოსტგუთების წინააღმდეგ ომის დაწყების საბაბად გამოიყენა.

*გ. ტივაძე.*

**ამალგამა**, შენადნობი, რ-ის ერთ-ერთი კომპონენტია ვერცხლისწყალი. ქიმ. ბუნებით სხვა ლითონთა შენადნობების ანალოგიურია. ვერცხლისწყლისა და სხვა ლითონის თანაფარდობის მიხედვით ა. შეიძლება იყოს (ოთახის ტემპ-რაზე) თხევადი, ნახევრად თხევადი ან მყარი. ვერცხლისწყალი ასველებს ლითონის ზედაპირს და შემდეგ დიფუნდირებს მასში, რის შედეგადაც წარმოიქმნება ა.; ზოგიერთ შემთხვევაში ვერცხლისწყალი შესაბამის ლითონთან წარმოქმნის მყარ ხსნარს, ზოგიერთთან კი — ქიმ. ნაერთს (მერკურიდებს, მაგ., ოქროს მერკურიდს). ზოგიერთი ლითონი ა-ს არ წარმოქმნის (მაგ., რკინა, კობალტი, ნიკელი, მანგანუმი და სხვ.). ა-ს იყენებენ ლითონის ნაკეთობბების მოოქვრისას, სარკის წარმოებაში, სტომატოლოგიაში, აგრეთვე როგორც აღმდგენელს.

*ლიტ.*: Р е м и Г., Курс неорганической химии, пер. с нем., т. 2, М., 1966.

**ამალგამაცია**, დ ა ა მ ა ლ გ ა მ ე ბ ა (მ ე ტ ა ლ უ რ გ ი ა შ ი), დაქუცმაცებული მადნებიდან ან ქვიშიდან ლითონთა (უმთავრესად ძვირფასი ლითონების) ამოკრეფა ვერცხლისწყლის საშუალებით (ვერცხლისწყლით დასველებული ლითონი ამალგამას წარმოქმნის და ფუჭ ქანს გამოეყოფა). შინაგანი ა-ის დროს ლითონს ამოკრეფენ დაქუცმაცების პროცესში (რაბიის ჯამებზე, წისქვილებში და სხვ.); გარეგანი ა-ისას კი — მადნის გასამდიდრებელ რაბებზე წინასწარ დაქუცმაცებული მასალისა და წყლის ნარევის გადაადგილების პროცესში (რაბების სპილენძის ფურცლები, რ-ებიც ზოგჯერ მოვერცხლილია, დაფარულია ვერცხლისწყლით). გარეგანი ა-ის სახესხვაობაა აქტ. ა.; ლითონი რომ ვერცხლისწყლით უკეთ დასველდეს, მადანს სუსტი გოგირდმჟავათი ან სხვა ქიმ. ნივთიერებით ამუშავებენ. მიმართავენ ელექტროამალგამაციასაც — ვერცხლისწყლით ლითონის უკეთ დასველების მიზნით მადანს რაბებზე მუდმივი დენის ზემოქმედებით ამუშავებენ.

თანამედროვე მეტალურგიაში ა-ს იყენებენ როგორც დამხმარე პროცესს მად-



მდ. ამაზონის დაბლობი.


ამანგელდი იმანოვი.


ამანულა ხანი.


ამამლო. ქვაჯვარი. VIII—IX სს. იდგა სოფლის ძველ სასაფლაოზე 1970 წლამდე.

ნებიდან და კონცენტრატებიდან კეთილშობილი ლითონების ამოკრეფის უფრო სრულყოფილ მეთოდებთან ერთად (მაგ., დაციანების დროს), აგრეთვე მსუბუქი ლითონების ნარჩენების გადასამუშავებლად (მეორეულ მეტალურგიაში) და იშვიათი ელემენტების მისაღებად. ა-ს ოქროს ამოსაკრეფად იყენებდნენ 2 ათ-ზე მეტი წლის წინათ.

**ამალგამაცია** ე კ ო ნ ო მ ი კ ა შ ი, კაპიტალისტური სამრეწვ. ან საბანკო კომპანიების შერწყმა. ცნობილია ა-ის ორი მეთოდი: 1) რომელიმე მსხვილი კომპანიის მიერ ერთი ან რამდენიმე შედარებით მცირე კომპანიის პირდაპირი შეერთება, როცა ამ უკანასკნელთა აქციები მსხვილი კომპანიის აქციებზე გადაიცვლება; მათი ხელმძღვანელი ორგანოს სტრუქტურა და პირადი შემადგენლობა, აგრეთვე სახელწოდებაც თითქმის უცვლელი რჩება; 2) ახალი კომპანიის შექმნა, რ-საც მთლიანად გადაეცემა გაუქმებულ კომპანიათა აქტივები. ა-ის ორივე ფორმა მსხვილი და ძლიერი კომპანიის მიერ შედარებით მცირე და სუსტი კომპანიების შთანთქმისა და დამორჩილების მეთოდია. ა. *კაპიტალის ცენტრალიზაციის* ერთ-ერთი ფორმაა. ა-ის გზით შექმნილი ტრესტები ფინანს. ოლიგარქიას შესაძლებლობას აძლევს უდიდესი მოგება მიიღოს. ა. ხშირად დიდ ფინანს. ხარჯებთან არის დაკავშირებული, რისთვისაც საჭირო ხდება სპეც. საინვესტიციო ინსტიტუტების დახმარება, რასაც განსაზღვრული გასამრჯელოს ფასად ასრულებს ესა თუ ის ფინანს. მაგნატი (ფინანსური კორპორაციის შექმნის გზით). 1948—65 აშშ მრეწველობაში მოხდა ა-ის 10,5 ათ. შემთხვევა, 1953—64 კი 2 ათ-მდე საბანკო ა. მსხვილი კაპიტალ. მონოპოლიები ა-ს არამონოპოლიზებული საწარმოების გამოდევნის და საკუთარი პოზიციების განმტკიცებისათვის იყენებენ.

**ამალდი** (Amaldi) ედოარდო (დ. 5. IX. 1908, კარპანეტო, პიაჩენცა), იტალიელი ფიზიკოსი, რომის ეროვნული აკად. დეი ლინჩეის წევრი (1948-იდან). სსრკ მეცნ. აკად. უცხოელი წევრი (1958-იდან). დაამთავრა რომის უნ-ტი (1929). იყო ე. *ფერმის* მოწაფე. იტალ. ბირთვული გამოკვლევების ეროვნ. კომიტეტის პრეზიდენტი (1945-იდან) და ეროვნ. ბირთვული ინ-ტის დირექტორი (1948-იდან). მისი მთავარი შრომები ეძღვნება ატომურ სპექტროსკოპიას, ელემენტარული ნაწილაკებისა და კოსმ. სხივების ფიზიკას. წვლილი შეიტანა τ-მეზონების, ჰიპერონებისა და ანტიპროტონების შესწავლაში.

**ამალთეა,** პლანეტა *იუპიტერის* უახლოესი თანამგზავრი. აღმოაჩინა ამერ. ასტრონ. ე. ბარნარდმა 1892. პლანეტიდან დაშორებულია 181 ათ. *კმ,* გარემოქცევის პერიოდია 11 *სთ* 57,5 *წთ,* დიამეტრი — დაახლ. 160 *კმ,* საშ. ვარსკვლავიერი სიდიდე — 13.

ამამლოს ეკლესია. XII ს.



**ამალრიკ ბენელი,** ა მ ო რ ი ბ ე ნ ე ლ ი (Amalric de Bène, Amaury de Bène) (გ. 1206), ფრანგი ფილოსოფოსი პანთეისტი. ასწავლიდა თეოლოგიას პარიზის უნ-ტში. 1204 ა. ბ-ის მოძღვრება ერეტიკულად გამოაცხადეს და დევნა დაუწყეს მას და მის მრავალრიცხოვან მოწაფეებს. ა. ბ-ს შრომები არ გამოუქვეყნებია, მის მოძღვრებას საზოგადოება გაეცნო პარიზის კანცლერ გერსონის ნაწერებიდან. ა. ბ-ის მოძღვრების თანახმად, შემოქმედი და შექმნილი ერთია, ყველაფერი ერთია და ეს ერთი არის ღმერთი. ღვთის შექმნილი თვითონაც ქმნის. ღმერთი არის საგანთა ყოფიერება და მიზანი. ადამიანიც ღვთის ნაწილია, ადამიანში ისევე არის ღმერთი, როგორც ყველა სხვა საგანში. ადამიანის საბოლოო შერწყმა ღმერთთან ხდება სიყვარულის მეშვეობით. ამ დებულებით ა. ბ. აშკარად დაუპირისპირდა დოგმატურ რელიგიას, რ-ის მიხედვითაც ადამიანი ღვთის მიერ შექმნილი ცოდვილი არსებაა. ა. ბ-ის იდეები სათავეს იღებს იოანე სკოტ *ერუგენასა* და შარტრის ფილოს. სკოლიდან. ა. ბ-ის მიმდევრებმა შექმნეს ამალრიკელების ცნობილი ერეტიკული პანთეისტური სექტა.

**ამალფი** (Amalfi), ქალაქი სამხრ. იტალიაში (კამპანია, სალერნოს პროვინცია), მდებარეობს ტირენის ზღვის პირას, ნეაპოლის სამხრ.-აღმ-ით. 7,2 ათ. მცხ; ნავსადგური, კურორტი, ტურიზმის ცენტრი; განთქმულია ჩინებული ჰავით და პლაჟებით. ქაღალდის, მაკარონის, ბადეების წარმოება, თევზჭერა. ცნობილია VI ს-იდან. თავდაპირველად ბიზანტიის მფარველობაში იყო; 839-იდან დამოუკიდებელი ქალაქი-რესპუბლიკაა, 958-იდან კი ა-ის საჰერცოგოს დედაქალაქი. X ს-იდან ა. აარსებდა კოლონიებს იტალიის ქალაქებში, კონსტანტინოპოლსა და დურაცოში, ქმნიდა ბანკებსა და სავაჭრო სახლებს ესპანეთში, ტუნისში, ტრიპოლიში, ლევანტის ქვეყნებში. გახდა იტალიასა და ახლო აღმ. ქვეყნებს შორის საშუამავლო ვაჭრობის ცენტრი. განსაკუთრებით გაძლიერდა ა. XI ს. I ნახ-ში მისი საზღვ. სამართლის კოდექსი — „Tabula Amalphitana" მოქმედებდა ხმელთაშუაზღვისპირეთის ქვეყნებში. 1073 სალერნოს ლანგობარდელი მთავრების მუქარამ აიძულა ა. ეცნო რობერტ *გუისკარის* უზენაესი ძალაუფლება. 1131 იგი ნორმანებს დაემორჩილა. ა-ს ეკონ. ძლიერება საბოლოოდ დასცა 1135—37 ომმა მის მთავარ სავაჭრო მეტოქე პიზასთან. ა-მ დაკარგა პრივილეგიები ახლო აღმ. ქვეყნებში, სადაც მისი ადგილი ვენეციამ დაიკავა. 1343 ა-ის ნავსადგური ქარიშხალმა დაანგრია.

**ამამლო,** ჰ ა მ ა მ ლ ო, სოფელი დმანისის რ-ნში, მდ. შავწყაროსწყლის (მაშავერის შენაკადი) მარცხ. ნაპირზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., ანგრევანი, ბეზაკლო, ლენინო, მამიშლო, საფარლო, ტყისპირი). ზ. დ. 1160 *მ,* დმანისიდან 8 *კმ.* ვაკის მერძევეობა-მეკარტოფილეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, კლუბი, ბ-კა, ამბულ., აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა. ა-ს მიდამოებშია XII ს. ეკლესია (სააღმშენებლო წარწერაში მოხსენიებული არიან თამარ მეფე და კახა ერისთავი) და შუა საუკ. მოხატული ეკლესია.

**ამანათი** (არაბ. ა მ ა ნ ა თ — სანდოობა, შესანახად მიბარებული ნივთი; წინდი), 1. ვისიმე ხელით ან ფოსტით გაგზავნილი ნივთი. გამგზავნის ურთიერთობას მიმტანთან ვალდებულებითი სამართ. ნორმები აწესრიგებს, კერძოდ, ფოსტასთან — სსრკ კავშირგაბმულობის წესდება და სპეც. საფოსტო წესები. 2. ძველად შესანახად მიბარებული ან სხვისათვის გატანებული ნივთი; ფულგზავნილი. ზოგჯერ ა-ად უძრავ ქონებასაც აბარებდენ და მაშინ მიმბარებელი შემნახველს ა-ის მოვლა-პატრონობის რწმუნებულებას აძლევდა. ასეთი მიბარება წააგავდა განსაკუთრებულ ნდობაზე დამყარებულ, ე. წ. ფიდუციურ გარიგებას (იხ. აგრეთვე *ანაბარი, ვედრი*). ა-ად მიცემა იყო აგრეთვე ადგილ-მამულისა თუ საშემოსავლო წყაროს ექსპლუატაციის ერთგვარი ფორმა მეამანათის—ამანათქარის მეშვეობით, რ-იც ხელშეკრულების საფუძველზე მოქმედებდა და გასამრჯელოსაც იღებდა. ასეთი ა. საშუალო რამ იყო შესყიდვითს იჯარასა და ისეთ წესს შორის, როცა მეურნეობას განაგებდა საგანგებოდ მიჩენილი მოხელე *ხასადარი*. 3. ხევსურეთში— დამნაშავე, რ-იც, მესისხლეებს რომ გაჰრიდებოდა, უცხო გვარს თუ სოფელს შეეხიზნებოდა ოჯახითურთ. 4. *მძევალი*.

*წყარო*: დასტურლამალი მეფის ვახტანგ მეექვსისა, პ. უმიკაშვილის რედ., ტფ., 1886, გვ. 76, 77, 161 (იქვე — ლექსიკონში — იხ. ამანი); მასალები საქართველოს ეკონომიური ისტორიისათვის, ნ. ბერძენიშვილის გამოც., წგნ. 2, თბ., 1953, საბ. 188, 189, 346, 380; სამართალი ბექასი და აღბუღასი (მმ. 87, 88). — სამართალი ბატონისშვილის ვახტანგისა (მმ. 149, 207—211), წგნ.: ქართული სამართლის ძეგლები, ი. დოლიძის გამოც., ტ. 1, თბ., 1963.

*ლიტ.*: ხ ა რ ა ძ ე რ., ხევსურული რჯული. სისხლ-მესისხლეობა, «ანალები», 1947, [ტ.] 1, გვ. 179. *დ. ფურცელაძე.*

**ამანატი** (Ammannati) ბარტოლომეო (1511, სეტინიანო, — 1592, ფლორენცია), იტალიელი არქიტექტორი და მოქანდაკე. სწავლობდა ფლორენციასა და ვენეციაში. ა-ს შემოქმედება მიეკუთვნება გვიანი რენესანსიდან ბაროკოზე გარდამავალ ხანას. ა-მ თვალსაჩინო წვლილი შეიტანა ბაროკოს ხუროთმოძღვრების პრინციპთა შემუშავებაში. მნიშვნელოვანი ნაწარმოებებია: ხიდი ფლორენციაში (1567—1569), ნიმფეუმი (დეკორ. სამეჯლისო შენობა იულიუს III-ის ვილაში), პალაცო პიტის ეზო და უკანა ფასადი, პალაცო დელა სინიორია ლუკაში (1578), იეზუიტების ეკლესია ფლორენციაში (1579). როგორც მოქანდაკე, ა. მანიერისტული ხელოვნ. წარმომადგენელია (ნეპტუნის შადრევანი ფლორენციაში, 1575). ავტორია არქიტექტურის შესახებ ტრაქტატისა, რ-საც დართული აქვს იდეალური ქალაქის გეგმა.

**ამანაუზი,** მწვერვალები კავკასიონის მთავარ წყალგამყოფ ქედზე: 1. მ თ ა ვ ა რ ი ა., სიმაღლე 3757 *მ*. აღმართულია ქედის ჩრდ. მხარეს, მდ. ამანაუზის სათავეში. 2. ს ა მ ხ რ ე თ ი ა., სიმაღლე 3692 *მ*. მდებარეობს ქედის სამხრ. მხარეს, მდ. აწაიშაწგარის (ჩხალთის მარცხ. შენაკადი) სათავეში. მწვერვალები აგებულია კამბრიულისწინა და ქვედაპალეოზოური კრისტ. ფიქლებით. მკაფიოდაა გამოხატული თანამედროვე გამყინვარება. მწვერვალებს შორის მოქცეულია ამანაუზის უღელტეხილი.

**ამანაუზი,** უღელტეხილი აფხაზეთის კავკასიონზე. სიმაღლე 3500 *მ*. თოვლიან-ყინულიანი საცალფეხო ბილიკით ა. ჩხალთის ხეობას ამანაუზის ხეობასთან (დომბაის ველი) აკავშირებს.

**ამანგელდი იმანოვი** (1873, თურღაის მაზრა, — 18. V. 1919, თურღაი), ყაზახეთის 1916 ეროვნ.-განმათ. აჯანყების ერთ-ერთი ხელმძღვანელი და საბჭ. ხელისუფლების დამყარებისათვის ბრძოლის (1917—19) აქტ. მონაწილე. კომპარტიის წევრი 1918-იდან. დაიბადა ღარიბი გლეხის ოჯახში, იყო მოჯამაგირე, შემდეგ მჭედელი. 1905—07 მონაწილეობდა ბაიების წინააღმდეგ გლეხთა შეიარაღებულ ბრძოლაში. 1916 სათავეში ჩაუდგა ცარიზმის წინააღმდეგ ბრძოლას თურღაის მაზრასა და ყაზახ. სხვა მაზრებში (იხ. *შუა აზიის აჯანყება 1916*), 1917 ოქტ. — 1918 იანვ. ა. ი. აქტიურად იბრძოდა საბჭ. ხელისუფლების დასამყარებლად ქ. თურღაისა და თურღაის ოლქში. იყო

თურღაის მაზრის სამხ. კომისარი. მონაწილეობდა საბჭოების საოლქო ყრილობის მუშაობაში (ორენბურგი, 1918). ხელმძღვანელობდა სააულო და სათემო საბჭოების არჩევნებს. სამოქალაქო ომის დროს ა. ჯანგილდინთან ერთად ყაზახეთში ჩამოაყალიბა წითელი არმიის პირველი ეროვნ. ნაწილები; ეხმარებოდა კოლჩაკის ჯარების ზურგში მოქმედ პარტიზანებს. 1918 ნოემბ. რაზმმა მისი და ა. ჯანგილდინის მეთაურობით თეთრგვარდიელებისაგან გაათავისუფლა ქ. თურღაი. 1919 ალაშორდელთა ანტისაბჭოთა ამბოხების დროს (იხ. „ალაში") ა. 0. დააპატიმრეს და მოკლეს.

*ლიტ.*: Нурканов А., Народный батыр, М., 1962.

**ამანელისძენი,** XII–XIII სს. საქართვ. დიდგვარიანი ფეოდალები, არგვეთის ერისთავთერისთავები. მათი გვარისა იყო დავით ნარინის მეუღლე თამარი. როცა არგვეთის ერისთავობა ძველ მფლობელთა (ბაღვაშთა) შთამომავლებმა კახაბერისძეებმა დაიბრუნეს, ა. დაკნინდნენ და XIII ს. შემდგომ საისტორიო წყაროებში აღარ იხსენიებიან.

*წყარო*: ისტორიანი და აზმანი შარავანდედთანი, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 2, თბ., 1959.

*ნ. შოშიაშვილი.*

**ამანი** (Aman) თეოდორ (20. III. 1831, კიმპულუნგ-მუსჩელი პიტეშტის ოლქი, — 19. VIII. 1891, ბუქარესტი), რუმინელი ფერმწერი და გრაფიკოსი. სწავლობდა ბუქარესტსა და პარიზში (1850–58), მონაწილეობდა 1848–49 ვლახეთის რევოლუციაში, იყო ბუქარესტის ნატიფი ხელოვნების სკოლის პირველი დირექტორი (1864-იდან) და რუმინ. მხატვრების ნამუშევართა პერიოდული გამოფენების მოწყობის ინიციატორი. ა. ავტორია სახალხო-განმათავისუფლებელი იდეებით გამსჭვალული ისტ. ტილოების, გლეხთა ცხოვრების ამსახველი სურათების, ოფორტების, აგრეთვე პეიზაჟებისა და პორტრეტებისა. მთავარი ნამუშევრებია: „ტუდორ ვლადიმირესკუ" (1874–76), „რუმინელების ბრძოლა თურქებთან წმ. გიორგის კუნძულზე" (1859, ორივე რუმინ. სრ ხელოვნების მუზეუმი, ბუქარესტი), „ბანაობის შემდეგ" (1873, ამანის მუზეუმი, ბუქარესტი).

**ამანი,** იორდანიის დედაქალაქი, ამანის საგუბერნატორის ადმ. ცენტრი. მდებარეობს ქვეყნის ჩრდ.-დას. ნაწილში, ზერკის *უედში*. 600 ათ-ზე მეტი მცხ. (1972). საავტ. გზების კვანძი, რკინიგზის სადგ., საერთაშ. მნიშვნელობის აეროპორტი. ქვეყნის პოლიტ., სამრეწვ. და სავაჭრო-საფინანსო ცენტრი. ცემენტის, ნავთობგადასამუშ., კვების (საკონსერვო და რძის ქ-ნები, თამბაქოს, საკონდიტრო ფ-კები), საფეიქრო, ტყავის მრეწვ.; უნ-ტი (1962), არქეოლ. და ისლამის მუზეუმები.

ა-ს ძველად რაბათ-ამონი ეწოდებოდა, ელინისტურ-რომაულ ხანაში ფილადელფია (პტოლემე II ფილადელფოსის სახელის მიხედვით). VII–IX სს-ში შედიოდა არაბთა სახალიფოში, X ს-იდან — ეგვ. და სირიის სხვადასხვა სახელმწიფოებში, 1516-იდან I მსოფლიო ომის დასასრულამდე — ოსმალეთის იმპერიაში. 1921–46 იყო ტრანსიორდანიის საამიროს (ინგლ. მანდატი) დედაქალაქი. 1946-იდან ტრანსიორდანიის (1950-იდან იორდანია) სამეფოს დედაქალაქია. ქალაქში შემორჩენილია რომაულ ნაგებობათა ნაშთები — თეატრი, ოდეონი, ჰერკულესის ტაძარი და სხვ.; არაბების დროინდელი ციტადელი. თანამედროვე ა. გაშენებულია 3–4 სართულიანი სახლებით.

**ამანჟოლოვი** ყასიმ რაჰიმჟანის ძე (1911, კარკარალინსკის რ-ნი, ყარაღანდის ოლქი, — 17. I. 1955), ყაზახი საბჭოთა პოეტი. სკკპ წევრი 1944-იდან. პირველი ლექსები გამოაქვეყნა 1931. ავტორია ლექსთა კრებულებისა: „ცხოვრების აღსარება" (1938), „ქარიშხალი" (1948), „მშვენიერი ბავშვი", „ლექსები" (ორივე 1949) და სხვ.; პოემებისა: „იდუმალი ქალიშვილი" (1939), „თქმულება პოეტის სიკვდილზე" (1944), „ჩვენი დასთანი" (1947) და სხვ. მისი პოეზიის თემაა საბჭ. ყაზახეთი და ყაზახი ხალხის ცხოვრება. ა. ყაზახ. ლექსის რეფორმატორია. თარგმნა ნაწყვეტები „ვეფხისტყაოსნიდან".

**ამანულა-ხანი** (1. VI. 1892 — 25. IV. 1960, ციურიხი), ავღანეთის ამირა 1919–26, შემდეგ მეფე 1926–29. ბარაქზაის დინასტიის ჩამომავალი, ამირა *ჰაბიბულას* ძე. 1919 წ. 21 თებ. სათავეში ჩაუდგა ხელისუფლებას და 28 თებ. ავღანეთის დამოუკიდებლობა გამოაცხადა. 1919 მაის-ივნისში იბრძოდა ინგლისის წინააღმდეგ; იმავე წლის 8 აგვ. დადებული ზავით ინგლისი იძულებული გახდა ეცნო ავღანეთის დამოუკიდებლობა. თავის პოლიტიკაში ა. ხელმძღვანელობდა *ახალგაზრდა ავღანელების* იდეებით. მისმა რეფორმებმა ხელი შეუწყო ქვეყნის ცენტრალიზაციას და ბურჟ. გარდაქმნებს ავღანეთის ეკონომიკაში. ვ. ი. ლენინსა და ა-ს შორის მეგობრული მიმოწერის შედეგად 1919 დამყარდა დიპლ. ურთიერთობა ავღანეთსა და საბჭ. რუსეთს შორის, 1921 დაიდო რსფსრ-ავღანეთის ხელშეკრულება, 1926 — სსრკ-ავღანეთის ხელშეკრულება ნეიტრალიტეტისა და ურთიერთთავდაუსხმელობის შესახებ. 1927–28 ა-მა იმოგზაურა ახლო აღმ-სა და დას. ევროპის ქვეყნებში, სსრკ-ში (იყო თბილისშიც). 1928–29 ავღანეთის რეაქციულმა ძალებმა ბაჩაი საკაოს მეთაურობით ინგლ. იმპერიალისტების მხარდაჭერით მოაწყვეს სახელმწ. გადატრიალება. ა. იძულებული გახდა 1929 წ. 14 იანვ. ტახტიდან გადამდგარიყო და ემიგრაციაში წასულიყო. ამის შემდეგ ავღანეთში გამეფდა ბარაქზაის დინასტიის გვერდითი შტოს ჩამომავალი, რ-იც ა-მა მხოლოდ 1948 ცნო. იმავე წელს ა-მა ითხოვა აღდგინათ მისთვის ავღან. ქვეშევრდომობა, რაც დაკმაყოფილებულ იქნა. ა. დასაფლავებულია ქ. ჯალალაბადში (ავღანეთი).

**ამაპა** (Amapa), ადმ. ერთეული ჩრდ.-აღმ. ბრაზილიაში, ატლანტის ოკ. სანაპიროზე. ფართ. 140,3 ათ. *კმ*². მოსახლ. 119 ათ. კაცი (1970, შეფასება). ადმ. ც. — ქ. მაკაპა. ა-ის დიდი ნაწილი ნოტიო ტროპ. ტყით დაფარული ამაზონის დაბლობია. აშენებენ მაგარ მერქანს, აგროვებენ ბრაზ. კაკალს, ჰევეის წვენს და სამკურნ. მცენარეებს. მისდევენ საძოვრულ მეცხოველეობას (სავანებში), თევზჭერას. მოიპოვება მანგანუმის მადანი. საბადოს ამუშავებს კომპანია, რ-ის აქციების ნახევარი აშშ-ს ეკუთვნის.

**ამარა,** ქალაქი სამხრ.-აღმ. ერაყში, მდ. ტიგრზე. მაისანის ლივის ადმ. ცენტრი. 65 ათ. მცხ. (1965). გზატკეცილების კვანძი. მსხვილი სას.-სამ. რ-ნის (ბრინჯი, ფინიკი, მარცვლეული) სამრეწვ. ცენტრი.

**ამარავატი,** ქალაქი ცენტრ. ინდოეთში (მაჰარაშტრის შტატის ჩრდ.-აღმ. ნაწილი). 192 ათ. მცხ. (1971). რკინიგზის სადგური. მებამბეობის მსხვილი რ-ნის მნიშვნელოვანი სავაჭრო ცენტრი. ბამბასაწმენდი, საფეიქრო და ზეთსახდელი ქ-ნები.

**ამარი** (Amari) მიკელე (7. VII. 1806, პალერმო, — 16 VII. 1889, ფლორენცია), იტალიელი ისტორიკოსი და პოლიტ. მოღვაწე. მონაწილეობდა *კარბონარიების* მოძრაობაში. 1842 გამოაქვეყნა ნაშრომი — „ერთი პერიოდი XIII ს. სიცილიის ისტორიიდან", რ-შიც ალეგორიულად იყო დაგმობილი სიცილიელი ბურბონების პოლიტიკა. ა. იძულებული გახდა ემიგრაციაში წასულიყო. 1843 პარიზში გამოსცა იგივე თხზულება სათაურით: „სიცილიის მწუხრის ომი". 1848 აქტიურად მონაწილეობდა იტალიის რევოლუციაში, რ-ის დამარცხების შემდეგ 1849 პარიზს დაბრუნდა, 1854–1872 გამოაქვეყნა „მუსლიმანთა ისტორია სიცილიაში" (ტ. 1–3). 1859 ა. სამშობლოში დაბრუნდა და ასწავლიდა არაბულს პიზაში, შემდეგ — ფლორენციაში. მისი ნაშრომები მდიდარ ფაქტობრივ მასალას შეიცავს. 1862–64 ა. იყო სენატორი და განათლების მინისტრი.

*ლიტ.*: Ziino L. M., Bibliografia di Michele Amari, Palermo, 1930.

*ბ. გიორგაძე.*



ამარილისი (Amaryllis belladona).

**ამარილისი** (Amaryllis), ბოლქვიანი ბალახოვანი მცენარეების გვარი *ამარილისისებრთა* ოჯახისა. ერთადერთი სახეობა — A. belladonna, რ-საც დიდრონი, ზანზალაკისებრი, თეთრი ან ფერადი სურნელოვანი ყვავილები აქვს, გავრცელებულია სამხრ. აფრიკაში. მოჰყავთ ორანჟერეებში, სამხრეთში კი — ღია გრუნტშიც. არსებობს აგრეთვე ბაღისა და ჰიბრიდული ფორმები. დეკორ. მებაღეობაში ა-ს უწოდებენ ჰიპეასტრუმსაც, რ-იც იმავე ოჯახს ეკუთვნის.

**ამარილისისებრნი,** ნარგიზისებრნი (Amaryllidaceae), ერთლებნიანი ყვავილოვანი მცენარეების ოჯახი. მრავალწლოვანი, ბოლქვიანი, იშვიათად ფესურიანი ბალახოვანი მცენარეები. აქვს ორსქესიანი აქტინომორფული ყვავილები; ყვავილის ქვედა ნასკვით განსხვავდებიან მათთან ახლოს მდგომ *შროშანისებრთა* ოჯახისაგან. ცნობილია 75 გვარის 1000-მდე სახეობა. გავრცელებულია მთელ მსოფლიოში, უმეტესად კი სამხრ. აფრიკაში, ცენტრ. და სამხრ. ამერიკაში. სსრკ-ში გვხვდება 7 გვარი (30 სახეობა). საქართველოში ველურად იზრდება 4 გვარი: *ცხენისკბილა* (Leucojum), შტერნბერგია (Sternbergia), პანკრაციუმი (Pancratium) და *თეთრყვავილა* (Galanthus). ეს უკანასკნელი ფართოდ არის გავრცელებული ჩვენში და რამდენიმე ენდემურ სახეობას შეიცავს. ცნობილია მისი ადრე გაზაფხულზე მოყვავილე სახეობები. ა-თა უმრავლესობა (*ნარგიზი, ამარილისი*, კლივია და სხვ.) დეკორატიულია. ზოგი სახეობა ალკალოიდებს შეიცავს და მათ მედიცინაში იყენებენ.

*ა. ხარაძე.*





ამარილისისებრნი: ზემოთ — თეთრყვავილა Galanthus caucasicus; ცხენისკბილა Leucojum aestivum.

**ამარილო** (Amarillo), ქალაქი აშშ-ში (ტეხასის შტატის ჩრდ. ნაწილი). 127 ათ. მცხ. (1970). ნავთობ-აირისა და სას.-სამ. რ-ნის ცენტრი. სარკინიგზო, საავტ. გზებისა და მილსადენების კვანძი. ა-ს დამუშავებით მრეწველობაში ჩაბმულია 5 ათ. კაცი (1969). განვითარებულია კვების მრეწვ., სას.-სამ. მანქანა-იარაღების წარმოება, ნავთობის გადამუშავება, თუთიის გამოდნობა. ატომური მრეწვ., საწარმოები ბუნებრივი აირისაგან ჰელიუმის მისაღებად.

**ამარნა,** იხ. *თელ-ელ-ამარნა.*

**ამარტოლი,** ამარტოლოსი (ბერძნ. Amartōlos — „ცოდვილი"), შუა საუკ. ბერ-მონაზვნების ზედსახელი. ამ ეპითეტით ცნობილია რამდენიმე მოღვაწე ბიზანტიასა და საქართველოში (IX ს. ისტორიკოსი *გიორგი ამარტოლი* ბიზანტიაში, XIII ს. მოღვაწე არსენ ამარტოლი საქართველოში).

*წყარო*: ჟორდანია თ., ქრონიკები და სხვა მასალა საქართველოს ისტორიისა და მწერლობისა, წგნ. 2, ტფ., 1897, გვ. 108.

*ს. ყაუხჩიშვილი.*

**ამარუ** (ან ამარუკა), VIII ს. ინდოელი ლირიკოსი პოეტი. წერდა სანსკრიტზე. ა-ს ნაწარმოებებიდან შემორჩა მხოლოდ პოეტური მინიატიურების კრ. „ამარუშატაკა" („ამარუს ასი სტროფი"), რ-იც იმდროინდელი საკარო სატრფიალო ლირიკის ნიმუშია. ა-ს შემოქმედებას ახა-

სიათებს დიდი ემოციურობა, პოეტური გამომსახველობა და სინატიფე. მან გავლენა მოახდინა ინდ. ლირ. პოეზიის განვითარებაზე.

**ამასია** (Amasya), ქალაქი ჩრდ. თურქეთში, მდ. იეშილ-ირმაქზე (ირისი), ამასიის ვილაიეთის ადმ. ცენტრი. 34,2 ათ. მცხ. (1965). რკინიგზის სადგ., გზატკეცილების კვანძი. სას.-სამ. რ-ნის სავაჭრო ცენტრი. შაქრის მრეწველობა.

ა. პონტოს სამეფოს დედაქალაქი იყო. განსაკუთრებით დიდი როლი ითამაშა *მითრიდატე VI ევპატორის* ომებში რომის წინააღმდეგ (ძვ. წ. 89, 72, 67). შემორჩენილია ა-ის აკროპოლისის კედელთა ნანგრევები და პონტოს მეფეთა სამარხი.



ს. ამაღლობელი.

*ლიტ*.: გოზალიშვილი გ., მითრიდატე პონტოელი, თბ., 1965; ყაუხჩიშვილი თ., სტრაბონის გეოგრაფია ცნობები საქართველოს შესახებ, თბ., 1957.

**ამასიის ზავი,** იხ. სტ. *ირან-ოსმალეთის საზავო ხელშეკრულებები*.

**ამასისი** (Amasis), ეგვიპტის ფარაონის სახელის — *იაჰმესის* ბერძნ. ფორმა.

**ამატები** (Amati), ხემიანი საკრავების იტალიელ ოსტატთა ოჯახი (ქ. კრემონა, ჩრდ. იტალია). ანდრეა ამატი (დაახლ. 1520 — დაახლ. 1580) კლასიკური ტიპის ვიოლინოს ერთ-ერთი შემქმნელია. მისმა შვილებმა ანდრეა ანტონიო (1540—1630 შემდეგ) და ჯიროლამო (იერონიმი) (1561—2. XI. 1630) ა-მა განაგრძეს და განავითარეს მამის ხელობა, ხოლო ჯიროლამოს ძე ნიკოლო (3. XII. 1596 — 12. IV. 1684), ა-ის ყველაზე თვალსაჩინო წარმომადგენელი, ა. *გვარნერისა* და ა. *სტრადივარიუსის* მასწავლებელი იყო. ნიკოლოს შვილი იყო ჯიროლამო II ამატი (26. II. 1649 — 21. II. 1740). ა-ის ვიოლინო კამერული ტიპისაა, გამოირჩევა დახვეწილი ფორმით და ნაზი ჟღერადობით.



ე. ამაშუკელი.

**ამატერასუ,** ამატერასუ-ომიკამი (იაპ. „დიდი მანათობელი ღვთაება"), მზის განმასახიერებელი უმაღლესი ღვთაება იაპ. მითოლოგიასა და სინტოისტურ რელიგიაში (იხ. *სინტოიზმი*). ა. ღმერთების — იძანაგისა და იძანამის ასულია. მითური გადმოცემით, ა-ს შთამომავალმა ძიმუმ საფუძველი ჩაუყარა იაპ. იმპერატორთა საგვარეულოს.



ვ. ამაშუკელი.

*ლიტ*: Арутюнов С. А., Светлов Г. Е., Старые и новые боги Японии, М., 1968.

**ამაღლება,** ქრისტიანული დღესასწაული *აღდგომის* მეორმოცე დღეს. იმართება ქრისტეს მითური ზეცად ამაღლების აღსანიშნავად. ღმერთების ზეცად ამაღლების მითი მრავალ რელიგიაშია ცნობილი. ქრისტ. მითოლოგიით, ქრისტე მკვდრეთით აღდგომის შემდეგ გამოეცხადებოდა თავის მოწაფეებს, ესაუბრებოდა მათ ღვთის სასუფეველზე და მოუწოდებდა დარჩენილიყვნენ იერუსალიმში *„სულიწმიდის მოფენამდე*." აღდგომის მეორმოცე დღეს ქრისტე მოწაფეთა თვალწინ ამაღლდა ზეცად. ა-ის დღესასწაული IV—V სს. საყოველთაო გახდა ქრისტიანული ეკლესიისათვის, იხსენიება ეკლესიის მამებთან (*გრიგოლ ნოსელი, იოანე ოქროპირი* და სხვ.). დროთა განმავლობაში ჩამოყალიბდა ა-ის რიტუალური წესები, რომელთაგან ზოგი *იოანე დამასკელს* მიეკუთვნება.

ქართულ საეკლესიო მხატვრობაში ქრისტეს ა-ის მხატვრული კომპოზიცია კარგადაა შემონახული დავით გარეჯის უდაბნოს მონასტრის ამაღლების ეკლესიაში (X ს.) და ზემო კრიხის (ამბროლაურის რ-ნი) ეკლესიაში (XI ს.).

საქართველოს მთიან რაიონებში ა. ემთხვევა დიდ დღეობას, რ-იც საქონლის სოფლიდან ალპ. საძოვრებზე გადარეკვასთანაა დაკავშირებული. ა-ის დღესასწაულზე ფშავ-ხევსურეთის, თუშეთის, მთიულეთ-გუდამაყრის, ჯავახეთისა და საქართველოს სხვა მხარეთა სოფლების მცხოვრებლებს წარმართულ სალოცავებში შესაწირი მიჰქონდათ და შესთხოვდნენ ადამიანისა და ოჯახის კეთილდღეობას, საქონლის გამრავლებას, ბარაქიანობასა და სხვ. *ა. სოხაძე*.

*მ. მაკალათია*.

**ამაღლება,** სოფელი ვანის რ-ნში, იმერეთის დაბლობზე, მდ. რიონის მარცხ. ნაპირზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., ინაშაური). ზ. დ. 80 *მ*, ვანიდან 8 *კმ*; ს. ორჯონიკიძის სახ. კოლ-ბა (მევენახეობა, მესიმინდეობა, მეხილეობა, დაფნის კულტურა). ღვინის ქ-ნა, საყოფაცხოვრებო მომსახურების კომბინატი, აბრეშუმის პარკის საშრობი პუნქტი. დაწყ. და საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, აფთიაქი, ამბულ., კავშირგაბმ. განყ-ბა. ისტ. ძეგლთაგან შემორჩენილია მაცხოვრის ეკლესია (1619). ა-ის მიდამოებშია (სალომინაო) შუა საუკ. მოხატული ეკლესია.

**ამაღლების კუნძული** (Ascension Island), ვულკანური კუნძული ატლანტის ოკეანეში, ს. გ. 7°57′ და დ. გ. 14°22′-ზე. დიდი ბრიტანეთის კოლონია. ფართ. 88 *კმ*². მოსახლ. 434 კაცი (1965). ადმ. ცენტრი და ნავსადგ. — ჯორჯტაუნი. სიმაღლე 875 *მ*-მდე. ჰავა — ტროპ., პასატური, ცხელი. ნალექები 700—1000 *მმ* წელიწადში. ტროპ. ტყეები. ბევრია ზღვის ფრინველი. აღმოაჩინეს პორტუგალიელებმა 1501 ამაღლების დღესასწაულის დღეს.

**ამაღლებული,** ესთეტიკური კატეგორია, რ-იც აღნიშნავს ადამიანის დამოკიდებულებას იმ ობიექტებისადმი, რ-ებიც განუზომლად დიდი შინაგანი მნიშვნელობისა და მიმზიდველობის ძალით განიცდებიან. ამ მხრივ ა. უშუალოდ უკავშირდება, ერთი მხრით, პათეტიკურის კატეგორიას, ხოლო, მეორე მხრით, მშვენიერების კატეგორიას. იხ. აგრეთვე სტ. *ესთეტიკური კატეგორიები*.

**ამაღლობელი** სერგო ივანეს ძე [12(24). V. 1899, სოფ. ამაღლება, ახლანდ. ვანის რ-ნი, — 13. IV. 1946], ქართვ. თეატრალური მოღვაწე, კრიტიკოსი, დრამატურგი. სკკპ წევრი 1923-იდან. 1920—24 სწავლობდა თსუ-ს იურიდიულ და ეკონ. ფაკულტეტებზე, ამავე დროს მუშაობდა გაზეთ „ტრიბუნაში". 1924—28 ლექციებს კითხულობდა თსუ-სა და კონსერვატორიაში. 1925 იყო რუსთაველის თეატრის დირექტორი, 1926—27 — სახკინმრეწვის დირექტორი, 1928—36 სათავეში ედგა მოსკ. სხვადასხვა შემოქმედებით დაწესებულებას. 1928—37 მოსკ. ჟურნალ-გაზეთებში სისტემატურად იბეჭდებოდა ა-ის კრიტ. და თეორ. წერილები თეატრისა და კინოს შესახებ. რუს. ენაზე დაწერა რამდენიმე პიესა: „კარგი ცხოვრება" (1934 დადგა მოსკ. მეორე სამხატვრო თეატრმა). „ჩემი ქვეყანა" და სხვ. ა-ის მნიშვნელოვანი ნაშრომებია: „თეატრისა და კინოს პრობლემები", თბ., 1928; მოსკოვში რუს ენაზე გამოცემული „ქართული თეატრი", 1930; „დიდი ბრძოლების დრამატურგია" 1933; „მცირე თეატრი", 1935. *დ. ჯანელიძე*.

**ამაშუკელი** ელგუჯა დავითის ძე (დ. 22. IV. 1928, თბილისი), ქართველი საბჭოთა მოქანდაკე, საქ. სსრ დამს. მხატვარი (1965). დაამთავრა თბილისის სამხატვრო აკადემია (1955). იყო ნ. კანდელაკის მოწაფე. ა., რ-ის შემოქმედება ჟანრობრივად მრავალფეროვანია, ძირითადად მონუმენტალისტია. მის ნამუშევრებს ახასიათებს შინაგანი დინამიზმი, ზოგ შემთხვევაში მკვეთრი ექსპრესია. ხშირად მიმართავს სიმბოლოებსა და ალეგორიებს. მნიშვნელოვანი ნამუშევრებია: „ქართვლის დედა" (ხე, 1958; ალუმინი, 1963, თბილისი, შ. რუსთაველის სახ. სახელმწ. პრემია, 1966), ვახტანგ გორგასალის ძეგლი (1959, დაიდგა 1967, ბრინჯაო, თბილისი), დიდების მონუმენტი (1965, დაიდგა 1967, ბრინჯაო, ფოთი), თბილისის მეტროპოლიტენის სადგ. „რუსთაველის" პორტალის რელიეფი (1965), რელიეფები თბილისის შემოსასვლელებთან (1957—1958), ბარელიეფი „თბილისის 1500 წელი" (1958), ქანდაკება „რევოლუცია" (1966, ბრინჯაო), რ. ერისთავის (1974, ბრინჯაო, თბილისი), ნ. ფიროსმანაშვილის (1975, ბრინჯაო, თბილისი) ძეგლები.

**ამაშუკელი** ვასილ (ვასო) იაკობის ძე (დ. 14. III. 1886, ქუთაისი), ქართველი კინორეჟისორი და ოპერატორი. საქართველოს სსრ სახ. არტისტი (1974). სწავლობდა ქუთაისში ვასილ ბალანჩივაძის სამხატვრო სკოლაში. დაამთავრა ფრანგ. კინოფირმის „გომონის" მოსკ. განყ-ბის კურსები (1908). ა. პირველი ქართველი კინოდოკუმენტალისტია. მისი ფილმები გამოირჩევა თემატური მრავალფეროვნებით, სოც. სიმახვილითა და მხატვრული სიმართლით. 1908 ა-მა ბაქოში შექმნა ფილმები: „ქართველი სცენის მოღვაწენი", „გუნიბის პოლკის ალუმი კაპიტან ს. ესაძის მეთაურობით", „ნავთობის ჭაბურღილებზე მუშაობა", „ქვანახშირის გადაზიდვა აქლემებით" და სხვ. 1910 ქუთაისში გადაიღო ფილმები: „გვირილობა", „ქ. ქუთაისის ხედები", „ქუთაისის საზოგადოება ბაგრატის ტაძრის ნანგრევებთან", „ფერმა სოფ. ჭომაში", „ლადო ალექსი-მესხიშვილის იუბილე" და სხვ. განსაკუთრებით აღსანიშნავია ფილმი „აკაკი წერეთლის მოგზაურობა რაჭა-ლეჩხუმში" (1912), რ-იც ქართ. დოკუმენტური კინოხელოვნების უნიკალური ძეგლია. ამ ფილმმა საფუძველი ჩაუყარა ქართულ დოკუმენტურ კინემატოგრაფიას. *კ. გოგოძე*.

**ამაშუკელი** რევაზ ბიძინას ძე (დ. 24. VI. 1936, ქუთაისი). ქართველი საბჭოთა პოეტი. სკკპ წევრი 1967-იდან. დაამთავრა თსუ-ის ფილოლ. ფაკ-ტი (1960). მისი ლექსები და პოემები იბეჭდება 1957-იდან. გამოქვეყნებული აქვს წიგნები (1964, 1967, 1970, 1974). 1972 მისი ლექსების კრებ. გამოვიდა რუსულ ენაზეც. პოემისათვის „ძახილი" 1968 მიენიჭა საქართველოს კომკავშირის პრემია.

**ამაწურასგუ** (აფხ., სიტყვასიტყვით — გულის მსახური), ყმა გლეხების მცირერიცხოვანი ზედაფენა გვიანდ. ფეოდ. აფხაზეთში. ყმების ძირითადი მასისაგან (*ახოიუ*) განსხვავებით, გარკვეული უფლებრივი და ქონებრივი პრივილეგიებით სარგებლობდნენ.



კადრი ფილმიდან «აკაკი წერეთლის მოგზაურობა რაჭა-ლეჩხუმში». რეჟისორი ვ. ამაშუკელი.

*ლიტ.*: Дзидзария Г. А., Народное хозяйство и социальные отношения в Абхазии в XIX в., Сух., 1958, с. 320—325.

**ამბა** (აბბა — სირ. abā, ბერძნ. abba), მონასტრის წინამძღვრის ქართ. სახელწ., „მამის“ შესატყვისი. საქართველოში XI ს-იდან ა. ალავერდის ეპისკოპოსების ზედწოდება იყო (რადგან ისინი მონასტრის წინამძღვრებიც იყვნენ). ტრადიცია უნდა მომდინარეობდეს ალავერდის მონასტრის პირველი წინამძღვრის, ერთ-ერთი სირიელი მამის, იოსებისაგან, რ-იც ამბა ალავერდელად იწოდებოდა (იხ. *იოსებ ალავერდელი*).

**ამბავი,** ვისიმე თავგადასავალი, ვისიმე ცხოვრების აღწერა, მონათხრობი ვინმეს ან რაიმეს შესახებ; აგრეთვე მცირე ზომის თხრობითი ნაწარმოები (*ნოველა*, *მოთხრობა*). ძვ ქართულ მწერლობაში ეპიკური ნაწარმოების ცალკე თავს, კარსაც აღნიშნავდა, მაგ., „ამბავი როსტევან არაბთა მეფისა“ („ვეფხისტყაოსანი“). იხმარება *სიუჟეტის*, *ფაბულის*, თქმულების მნიშვნელობითაც.

**„ამბავი იგორის ლაშქრობისა“,** კიევის რუსეთის პერიოდის ლიტერატურული ძეგლი. შეიქმნა XII ს. დასასრულს. ავტორი უცნობია. აღმოჩენილია 1795, პირველად გამოიცა 1800. ერთადერთი ნუსხა, რ-იც საფუძვლად დაედო გამოცემას, დაიწვა 1812 მოსკოვის ხანძრის დროს. ძეგლი ხანგრძლივი და ყოველმხრივი ისტ.-ფილოლ. კვლევის საგნად იქცა. ჯერაც სადავოა ცალკეული ადგილების წაკითხვა, აგრეთვე კომპოზიციის, ჟანრის, ავტორის ვინაობის, ძეგლის წარმოშობის საკითხები. ნაწარმოების ისტ. საფუძველია ნოვგოროდ-სევერსკის მთავრის იგორ სვიატოსლავის ძის ლაშქრობა ყივჩაყების წინააღმდეგ 1185. ლაშქრობა რუსების დამარცხებით და იგორის დატყვევებით დამთავრდა. მარცხის მიზეზი კიევის რუსეთის მთავართა უთანხმოება იყო.

ნაწარმოების დედააზრი რუსეთის სამთავროთა გაერთიანების იდეაა. კ. მარქსის სიტყვით, ძეგლი სწორედ მონღოლთა შემოსევის წინ მოუწოდებდა რუსეთის მთავრებს გაერთიანებისაკენ. პოემაში ასახულია იგორის ლაშქრობის ძირითადი მომენტები: მისი გალაშქრება, პირველი შეხვედრა ყივჩაყებთან და გამარჯვება, მეორე შეტაკება, მარცხი და იგორის დატყვევება. კიევის დიდი მთავრის სვიატოსლავის „ოქროს სიტყვა“, იგორის მეუღლის — იაროსლავნას გოდება, იგორის გაქცევა ტყვეობიდან და სამშობლოში დაბრუნება. „ამბის“ ძირითადი ნაწილია სვიატოსლავის მიმართვა მთავრებისადმი. ძეგლი გამსჭვალულია პატრიოტიზმით. აშკარაა, რომ მისი ავტორი შესანიშნავი ოსტატი და ღრმად მოაზროვნე პიროვნება იყო, კარგად იცნობდა მშობლიურ ისტორიას, ფოლკლორს და ფართო ლიტ. განათლება ჰქონდა. 1938 საბჭოთა ხალხმა აღნიშნა ძეგლის 750-ე წლისთავი. „ა. ი. ლ.“ მსოფლიოს მრავალ ენაზეა თარგმნილი. ქართულად სამჯერ ითარგმნა.

*გამოც.*: Слово о полку Игореве, под ред. В. П. Адриановой-Перетц, М.—Л., 1950; ამბავი იგორის ლაშქრობისა, თარგმ. ს. ჩიქოვანისა, თბ., 1938; იგივე, თარგმ. კ. ჭიჭინაძისა, თბ., 1938.

*ლიტ.*: ბუაჩიძე თ., ლიტერატურულ ურთიერთობათა ისტორიიდან, თბ., 1968 (ერთვის ავტორის მიერვე თარგმნილი ტექსტი და კომენტარები); რუსული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1960.

**ამბაზუკი,** კასპიის (დარიალის) კარის მფლობელი (V ს. დასასრული). შთამომავლობით ჰუნი. ა-მა ბიზანტიელებს კასპიის კარი შესთავაზა, მაგრამ *ანასტასიოს I-მა* უარი თქვა. კასპიის კარი ხელთ იგდო სპარსეთის მეფე კავადმა, რაც ბიზანტიასა და ირანს შორის 502 დაწყებული ხანგრძლივი ომის საბაბი გახდა.

*წყარო*: პროკოპი კესარიელი, წგნ.: გეორგიკა, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 2, თბ., 1965.

*ლიტ.*: გოზალიშვილი გ., კასპიის კარი, «ენიმკის მოამბე», 1940, ტ. 5—6.

*გ. გოზალიშვილი.*

**ამბარა,** სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (მუგუძირხვის სოფსაბჭო), შავი ზღვის ნაპირას, მიუსერის კონცხზე. ადგილ. კურორტი. ზ. დ. 80 *მ*, გუდაუთიდან 13 *კმ*. მუგუძირხვის კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). დაწყ. სკოლა, საშ. სკოლა სოფ. მუგუძირხვაში (3,5 *კმ*). ა-ში შემონახულია ადრინდ. ფეოდ. ხანის არქიტ. კომპლექსი—ეკლესია (VIII—IX სს.), ზღუდე (შუა საუკ.) და სამოქალაქო შენობათა ნანგრევები (X ს.). თითქმის პირვანდელი სახითაა მოღწეული ტლანქად დამუშავებული ქვის კვადრებით მოპირკეთებული ეკლესია, ე. წ. *სამეკლესიიანი ბაზილიკის* ტიპის ნაგებობა, რ-საც დას. მხარეს ორსართულიანი ნართექსი და პატრონიკეები აქვს. გვიანდ. ფეოდ. ხანაში აღუდგენიათ მთავარი ნავის კამარა. ა-ს სამეკლესიიანი ბაზილიკა მნიშვნელოვანი ნიმუშია ამ ტიპის არქიტ. ძეგლთა შორის.

**ამბარი** (არაბ. ანბარ), 1. ცვილისებრი ქარვისფერი სურნელოვანი ბალზამი. უმეტესად მიიღება *ამბრის ხისაგან*. იყენებდნენ კანის დაავადებათა წინააღმდეგ და სახსრების რევმატიული ანთების დროს დასაზელად. ა. ნაზ აქროლად ნივთიერებას შეიცავს და პარფიუმერიაში სუნამოს ფიქსატორად იხმარება. კარგად იხსნება სპირტში. 2. ცვილისებრი ნივთიერება. წარმოიქმნება კაშალოტის საჭმლის მომნელებელ ტრაქტში. ა-ის მომრგვალო ნაჭრები წყალზე ტივტივებს ან ნაპირზე ირიყება. იწონის რამდენიმე *კგ*-იდან 300—400 *კგ*-მდე. კარგად იხსნება სპირტში, ეთერსა და ზეთებში. შავი ან ნაცრისფერია, გაშრობისა და გაწმენდის შემდეგ კი — ოქროსფერი ან თეთრი.

**ამბარისი,** ამბარიდი, *თაბალების* ერთ-ერთი გაერთიანების ბით-ბურუთაშის მეფე (ძვ. წ. VIII ს.). ხელისუფლება მიიღო ასურეთის მეფე სარგონ II-ისაგან, რ-ის ქალიშვილი — ახათაბიშუ ცოლად ჰყავდა ა-ს. სარგონმა ა-ს უბოძა აგრეთვე ხილაქუს ქვეყანა. ძვ. წ. 713 ა. ასურელებს განუდგა და კავშირი შეკრა ტაბალთა სხვა ბელადებთან — ურარტუს მეფე *რუსა I-თან* და *მუშქების* მეფე მითასთან. სარგონმა ტაბალი ააოხრა, ხოლო დატყვევებული ა. სამეფო საგვარეულოსთან ერთად ასურეთში გადაასახლა.

*ლიტ.*: Меликишвили Г. А., К истории древней Грузии, Тб., 1959; Luckenbill D. D., Ancient records of Assyria and Babylonia, [v ] 1, L., 1927.

*ნ. ლომოური.*

**ამბარიხუწა,** სოფელი აფხ. ასსრ სოხუმის რ-ნში (ზემო ეშერის სოფსაბჭო). მდებარეობს შეცკვარას ხეობაში. ზ. დ. 700 *მ*, შავი ზღვიდან 6,5 *კმ*, სოხუმიდან 16 *კმ*. მეციტრუსეობის საბჭ. მეურნეობა „აფსნი“. რვაწლ. სკოლა, ბ-კა, ამბულატორია, კლუბი.

**ამბაროვკა,** სოფელი მარნეულის რ-ნში (ქაფანახჩის სოფსაბჭო), მარნეულის ვაკეზე, მდ. მტკვრის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 350 *მ*, მარნეულიდან 18 *კმ*. ალგეთის მევენახეობის საბჭ. მეურნეობა. დაწყ. სკოლა, რვაწლ. სკოლა სოფ. ქეშალოში (3 *კმ*).

**ამბარტაფა** (ყოფ. ტრაუბენტალი), სოფელი გარდაბნის რ-ნში (კალინინოს სოფსაბჭო), მდ. მტკვრის მარცხ. მხარეზე. ზ. დ. 305 *მ*, გარდაბნიდან 2 *კმ*. გარდაბნის მეხილეობა-მებოსტნეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლები სოფ. ბირლიკსა და სოფ. კალინინოში (უშუალოდ ესაზღვრებიან), ბ-კა.

**ამბარცუმიანი** ვიქტორ ამაზასპის ძე [დ. 5(18). IX. 1908, თბილისი], საბჭ. ასტროფიზიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1953, წ.-კორ,—1939), სომხ. სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1943) და პრეზიდენტი (1947), სოციალ. შრომის გმირი (1968). სკკპ წევრი 1940-იდან. სსრკ III—IX მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. ა-ის გამოკვლევები შეეხება ვარსკვლავთა დინამიკას, თეორ. ასტროფიზიკას, ჩვენი გალაქტიკისა და გარეშე გარეგალაქტიკის ასტრონ. პრობლემებს. დაამუშავა პლანეტისებრი ნისლეულების სხივური წონასწორობის თეორია; წამოაყენა ახ. და არასტაციონარული ვარსკვლავების ზედაპირიდან ამოფრქვეული მატერიის მასის განსაზღვრის მეთოდი; განავითარა არასტაციონარული ვარსკვლავებიდან არასითბური პროცესების შედეგად ენერგიის გამოყოფის კონცეფცია; დაადგინა, რომ ცალკეული ვარსკვლავების გამოყოფის შედეგად ვარსკვლავთა გროვები იშლება და ამის საფუძველზე შეაფასა ამ გროვათა ასაკი; გამოიკვლია (შ. გორდელაძესთან ერთად), რომ სინათლის ვარსკვლავთშორისი შთანთქმა გამოწვეულია ცალკეული ბნელი ნისლეულებით, რ-თა ზოგიერთი მახასიათებელი თვითონვე განსაზღვრა; აღმოაჩინა გალაქტიკაში ახ. ტიპის ვარსკვლავთა სისტემები — ვარსკვლავთა ასოციაციები; შეიმუშავა ბარიონული ვარსკვლავების თეორია; დაადგინა გალაქტიკების ბირთვების კოსმოგონიური აქტივობა, რ-იც გრანდიოზულ არასტაციონარულ მოვლენებს იწვევს. ა-ის შეხედულებით, რადიოგალაქტიკები არის გიგანტი გალაქტიკების განვითარების ხანმოკლე ეტაპი. ა. საბჭ. თეორ. ასტროფიზიკური სკოლის ფუძემდებელია. ბიურაკანის (სომხ. სსრ) ასტროფიზ. ობსერვ. დამაარსებელი (1946) და მისი დირექტორი. 19[illegible]1—64 იყო საერთაშ. ასტრონ. კავშირის პრეზიდენტი, 1968 აირჩიეს სამეცნ. კავშირების საერთაშ. საბჭოს პრეზიდენტად. არის უცხოეთის სხვადასხვა მეცნიერებათა აკადემიებისა და სამეცნ. საზ-ბების წევრი, სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1946, 1950). დაჯილდოებულია სამი ლენინის ორდენით, სხვა ორდენებითა და მედლებით.

*თხზ.*: Научные труды, т. 1—2, Ер., 1960.

**ამბატო** (Ambato), ქალაქი ეკვადორში, ტუნგურაუის პროვ. ადმ. ცენტრი. გაშენებულია ანდების მაღალმთიან ხეობაში, პანამერ. გზატკეცილზე. 89,5 ათ. მცხ. რკინიგზის სადგური. სას-სამ. ნედლეულის (ხილი, ბოსტნეული, მარცვლეული, შაქრის ლერწამი) გადამუშავება. განვითარებულია საფეიქრო მრეწველობა.

**ამბერსაძე** ნიკოლოზ დიმიტრის ძე (1754—1814), რუსეთის არმიის გენ.-ლეიტენანტი. იბრძოდა რუსეთ-ოსმალეთის 1787—91 ომში. 1797 მიიღო გენ.-მაიორის ჩინი. 1798 იყო ორენბურგის დივიზიის არტილ. ინსპექტორი, 1799 — რუს. არმიის არტილ. ინსპექტორი. XIX ს. დასაწყისში ა. სამხ. სამსახურიდან გადადგა.

*ლიტ.*: ავალიანი გ., რუსი და ქართველი ხალხების საბრძოლო თანამეგობრობის ისტორიიდან, თბ., 1967, გვ. 31.

**ამბივალენტობა** გრძნობისა (ლათ. ambo — ორივე და valentia — ძალა), ემოციურ განცდათა სპეციფ. თვისება, რ-იც საწინააღმდეგო გრძნობათა ერთდროულ, ერთ მთლიანობაში განცდას გულისხმობს. ტერმინი „ა.“ ფსიქოანალიზის სკოლას ეკუთვნის. შემოიღო შვეიც. ფსიქოლოგმა ე. ბლოილერმა. თანამედროვე ფსიქოლოგიაში ამბივალენტურ გრძნობებს უწოდებენ ისეთ განცდებს, როცა სასიამოვნო და უსიამოვნო გრძნობები ერთმანეთს კი არ ანეიტრალებენ, არამედ ერთმანეთს ერწყმიან. მაგ., ავტო.მანქანით დიდი სისწრაფით ქროლისას, მთის მწვერვალზე დგომისა და სხვა ანალოგიურ შემთხვევებში ადამიანი ერთდროულად შიშსაც განიცდის და სიამოვნებასაც.

**ამბიონი** (ბერძნ. ambōn — ამაღლებული ადგილი), განსაკუთრებული ამაღ-



ე. ამაშუკელი. დიდების მონუმენტი. ბრინჯაო. 1967. ფოთი.



ПОХОДЪ НА ПОЛОВЦОВЪ

ИГОРЯ СВЯТОСЛАВИЧА.

МОСКВА

«ამბავი იგორის ლაშქრობისა». პირველი გამოცემის სატიტულო გვერდი.



ვ. ამბარცუმიანი.




ამბისტომა: 1. აქსოლოტლი; 2. ვეფხვა ამბისტომა.



ამბრის ხე. ფისიანი ამბრის ხის ფოთოლი.




ამბროზია. ავშანფოთლიანი ამბროზია: ა—ფესვი; ბ—მცენარის ზედა ნაწილი.

ლებული ადგილი ქრისტიანულ ეკლესიაში აღსავლის კარის (*კანკელის* სამი კარიდან შუა კარი) წინ, სადაც იკითხება სახარება, ფსალმუნი, წარმოითქმება ქადაგება და ლოცვები. ა-ზე ხდება მღვდელმთავრის შემოსვა. *ბ. ლომინაძე.*

**ამბიპოლარული დიფუზია,** ო რ პ ო ლ ა რ უ ლ ი დ ი ფ უ ზ ი ა, ორივე ნიშნით დამუხტული ნაწილაკების (მაგ., ელექტრონებისა და დადებითი იონების) ერთობლივი გადაადგილება იონიზებულ გარემოში მათი კონცენტრაციების შემცირების მიმართულებით. ა დ. განსაკუთრებით ინტენსიურად მიმდინარეობს აირად და თხევად *პლაზმაში*, ე. ი. იონიზებულ გარემოში, სადაც ელექტრონთა და დადებით იონთა მუხტების კონცენტრაციები ერთმანეთის ტოლია $n_e = n_i$. თუ მუხტის მატარებელთა კონცენტრაციები სივრცის სხვადასხვა წერტილში სხვადასხვაა, მაშინ კონცენტრაციის შემცირების მიმართულებით ადგილი ექნება ნაწილაკთა *დიფუზიას*. ელექტრონების ძვრადობა მათი მასის სიმცირის გამო გაცილებით მეტია იონების ძვრადობაზე, რის შედეგადაც ელექტრონები უფრო სწრაფად დიფუნდირებს, ვიდრე იონები. ამიტომ გარკვეული დროის შემდეგ მოცულობის ერთ ნაწილში ელექტრონების რაოდენობა გადააჭარბებს იონების რაოდენობას, ხოლო ელექტრონებისაგან განთავისუფლებულ არეში შეიქმნება დადებითი იონების სიჭარბე. ამის შედეგად ამ ორ არეს შორის წარმოიქმნება ელექტრული ველი, რ-იც ამცირებს ელექტრონების დიფუზიის სიჩქარეს და ადიდებს დადებითი იონების დიფუზიის სიჩქარეს. გარკვეული დროის შემდეგ ელექტრული ველი მიაღწევს ისეთ კრიტიკულ მნიშვნელობას, როცა ელექტრონებისა და დადებითი იონების გადაადგილების სიჩქარე ერთმანეთს გაუტოლდება და ისინი ერთად იწყებენ დიფუნდირებას, რაც დამახასიათებელია ა. დ-თვის.

ა. დ-ს ადგილი აქვს *ელექტროლიტებსა* და *ნახევრად გამტარებში*. იგი დიდ როლს ასრულებს აირული განმუხტვის ხელსაწყოებში.

**ამბისტომა** (Ambystoma), *კუდიანი ამფიბიების* გვარი ამბისტომისებრთა ოჯახისა. ორმაგად შეზნექილი მალებით და სხვა პრიმიტ. ნიშნებით განსხვავდება სალამანდრისგან, რ-საც გარეგნულად წააგავს. ა-ის სხეულის სიგრძეა 20—28 *სმ*. გვხვდება ჩრდ. და ცენტრ. ამერიკაში. ცნობილი 20 სახეობიდან უმრავლესობა კვერცხებს წყალში ყრის. 24—30 დღის შემდეგ იჩეკება ლარვები. მეტამორფოზი 75—120 დღე, მთიან ადგილებში კი თითქმის ერთ წელიწადს გრძელდება, რის შემდეგ ახალგაზრდა ა. საცხოვრებლად ხმელეთზე გადადის. მ ა რ მ ა რ ი ლ ო ს ე ბ რ ი ა. (A. opacum) ნოტიო ნიადაგში ყრის კვერცხებს, რ-ებსაც ლარვების გამოჩეკამდე დედალი დარაჯობს. ცნობილია ყვითელი და მომწვანო-მოყვითალო წინწკლებით მოხატული ვ ე ფ ხ ვ ა ა. (A. tigrinum), რ-ის ლარვა — *აქსოლოტლი* მეტამორფოზს იშვიათად განიცდის, ზრდას განაგრძობს და ლარვულ სტადიაშივე მრავლდება (იხ. *ნეოტენია*). აქსოლოტლი შეიძლება ზრდასრულ ფორმად გარდაიქმნას ფარისებრი ჯირკვლის ჰორმონის მოქმედებით.

**ამბიცია** (ლათ. Ambitio — პატივმოყვარეობა), ცუდმედიდობა, ქედმაღლობა, ამპარტავნობა.

**ამბლიოპია** (ბერძნ. amblys — ბლაგვი, სუსტი და ops, opos — თვალი), მხედველობის დაქვეითება თვალში ორგ. ცვლილებების გარეშე. იხ. აგრეთვე *სიბრმავე*.

**ამბლისტომა,** *ამბისტომის* ძველი (არასწორი) სახელწოდება.

**ამბონელები,** ა მ ბ ო ი ნ ე ლ ე ბ ი, მოლუკის კ-ების მკვიდრნი (ინდონეზია, კ-ები ამბონი, ხარუკუ, საპარუა და სხვ.). 200-იდან 400 ათ-მდე კაცი. ა-ის 2/3 *მალაიური ენის* ამბონურ დიალექტზე ლაპარაკობს, დანარჩენი — ინდონეზიურ ენათა ჯგუფში შემავალი ამბონურ-ტიმორული ენების დიალექტებზე. ა-ის უმრავლესობა ქრისტიანი კალვინისტია, 1/3 — მუსლიმანი. მათი მთავარი საქმიანობაა სანელებლების წარმოება, თევზჭერა და სხვ.

**ამბონი** (Ambon), ა მ ბ ო ი ნ ა, ქალაქი და ნავსადგური ინდონეზიაში, მოლუკის კ-ებზე, კ. ამბონის (ამბოინის) სამხრ. ნაწილში. მალუკუს პროვ. ადმ. ცენტრი. 55,3 ათ. მცხ; თევზჭერა.

**ამბრაზურა** (ფრანგ. embrasure — სათოფური), 1. თავდაცვითს ნაგებობებსა და ჯავშნიან კოშკებში დატანებული სარკმელი (ზოგჯერ საფრიანი) ქვემეხით, ნაღმსატყორცნით და ტყვიამფრქვევით ცეცხლის დასაშენად (განსხვავებით სათოფურისაგან, საიდანაც ავტომატსა და შაშხანას ისვრიან). ა-ის ფორმა და ზომა დამოკიდებულია იარაღის სახეობაზე, სროლის სექტორზე და სხვ. 2. ა რ ქ ი ტ ე ქ ტ უ რ ა შ ი — ფანჯრის ვიწრო ღიობი, რ-იც სათავსისაკენ ფართოვდება. იყენებენ უმთავრესად სქელკედლიან ნაგებობებში უკეთ განიავებისა და განათებისათვის.

**ამბრეთი,** სამხრ. ოსეთის აო ზნაურის რ-ნის სოფლების *ზემო ამბრეთის* და *ქვემო ამბრეთის* ძვ. სახელწოდება.

**ამბრის ხე,** ლ ი კ ვ ი დ ა მ ბ ა რ ი (Liquidambar), ხეების გვარი ჰამამელისისებრთა ოჯახისა. მათი სიმაღლე 50 *მ*-ს აღწევს, დიამეტრი — 1,5 *მ*-ს. აქვთ ნეკერჩხლისებრი ფოთლები და უყვავილსაფრო ყვავილები. ცნობილი 4 სახეობიდან ყველა ერთსახლიანი და ფოთოლმცვივანია. ა. ხ. გვხვდება ჩრდ. და ცენტრ. ამერიკაში, მცირე აზიასა და კ. ტაივანზე. იზრდება ტენიან ტყეებში, აგრეთვე მდინარეებისა და ჭაობების მახლობლად. კავკასიაში, შავი ზღვის სანაპიროზე, ინტროდუცირებულია 3 სახეობა: ა ღ მ ო ს ა ვ ლ უ რ ი (L. orientalis), ფ ო რ მ ო ზ ი ს ა (L. formosana) და ფ ი ს ო ვ ა ნ ი ა. ხ. (L. styraciflua). ეს უკანასკნელი სწრაფმზარდია, სახეივნო. რეკომენდებულია ქარსაფრებისათვის. იძლევა კარგ სააეჯო მერქანს და სურნელოვან ფისს — *ამბარს*. *ვ. მირზაშვილი.*

**ამბროზია** ბ ო ტ ა ნ ი კ ა შ ი, 1. ჩანთიანი სოკოების მიცელიუმის თეთრი ან ვარდისფერი ნაფიფქი, რ-ითაც ამოფენილია ქერქიჭამია ხოჭოს მატლების სავალი მერქანში. ა-ისა და ხოჭოს მატლების ურთიერთობა სიმბიოზურია (იხ. *სიმბიოზი*) — მიცელიუმს სპორების წარმოქმნის უნარი არა აქვს და სხვა ხეებზე დედალი ხოჭოს ნაწლავებში შემორჩენილი განსაკუთრებული უჯრედებით ვრცელდება.

2. ა. (Ambrosia), ერთწლოვან და მრავალწლოვან მცენარეთა გვარი რთულყვავილოვანთა ოჯახისა. აქვს დატოტვილი ღერო და მორიგეობით ან მოპირისპირედ განლაგებული ფოთლები. მისი 30-მდე სახეობა ველურად იზრდება ამერიკაში; ზოგი შეტანილია ატლანტისა და წყნარი ოკეანეების კუნძულებზე, აგრეთვე ჩრდ. ავსტრალიაში. სამხრ. აზიაში, ევროპასა და აფრიკაში. სსრკ-ში გავრცელებული სამივე სახეობა აბეზარი საკარანტინო სარეველაა, ასარევლიანებს თითქმის ყველა სას.-სამ. კულტურას, აშრობს და ფიტავს ნიადაგს, ამცირებს მოსავლიანობას, თავისი მსხვილი და უხეში ღეროებით ხელს უშლის პურეულის აღებას. ა ვ შ ა ნ ფ ო თ ლ ი ა ნ ი ა. (A. artemisiifolia) გვხვდება ხორბლეულსა და სათოხნ კულტურებში; ს ა მ ნ ა კ ვ თ ი ა ნ ი ა. (A. trifida) — აფხაზეთში, კახეთში, განსაკუთრებით ლაგოდეხის რ-ნში, გერანისა და თამბაქოს პლანტაციებში და მარცვლეულ კულტურებში; მ რ ა ვ ა ლ წ ლ ო ვ ა ნ ი ა. (A. psilostachya) — კულტ. მცენარეებს შორის. ბ რ ძ ო ლ ი ს ღ ო ნ ი ს ძ ი ე ბ ა ნ ი: ნაწვერალის აჩეჩვა, ნიადაგის ღრმად ხვნა, ჰერბიციდების გამოყენება და სხვ. ა-ის მტვერი იწვევს დაავადებას, რ-იც ცნობილია *თივისმიერი ცხელების* სახელით.

**ამბროლაური,** ქალაქი (1966-იდან) დას. საქართველოში, რ-ნული და საქალაქო საბჭოს ცენტრი (სოფლები: ახალსოფელი, გორი, ზემო კრიხი, იწა, ქვემო კრიხი, შუა კრიხი, ძირაგეული). გაშენებულია მდ-ების კრიხულის და რიონის შესართავთან. ზ. დ. 550 *მ*, ტყიბულიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 43 *კმ*, ქუთაისიდან 96 *კმ*, თბილისიდან 240 *კმ*; 1974 შეფასებით 2,5 ათ. მცხ. (1939 აღწ. — 1,1 ათ., 1959 წ. — 3,0 ათ., 1970 წ. — 2,3 ათ.). ა-ის რელიეფი მთაგორიანია. ჰავა ნოტიოა. იცის ზომიერად ცივი ზამთარი და შედარებით მშრალი, ცხელი ზაფხული. საშ. წლ. ტემპ-რა 11,2°C, იანვრისა —0,3°C, აგვისტოსი 22,1°C. აბსოლ. მინ. ტემპ-რა —27°C, აბსოლ. მაქს. 40°C. ნალექები 1075 *მმ* წელიწადში. ა-ში არის საშენი მასალის საწარმოები, ხის დასამუშავებელი კომბინატი, სამკერვალო და საკონდიტრო ფ-კები, საკონსერვო და ღვინის ქ-ნები, საყოფაცხოვრ. მომსახურების კომბინატი. კოლ-ბა. 2 საშ. სკოლა, მუშა-ახალგაზრდობის საღამოს სკოლა, სას.-სამ. ტექნიკუმი, მუს. და სპორტ. სკოლები, საბავშვო ბაგა, საბავშვო ბაღი, ბ-კა, სახალხო თეატრი, კინოთეატრი, სახვითი ხელოვნ. მუზეუმი, საავადმყოფო. არის ტელევიზიის სარეტრანსლაციო სადგური. თბილისთან დაკავშირებულია საავტ გზითა და საჰაერო ხაზით.

წერილობითს წყაროებში ა. XVII ს-იდან იხსენიება. იგი იმერეთის მეფეთა ერთ-ერთი რეზიდენცია იყო. აქ იდგა სამეფო სასახლე, რ-ის კომპლექსიდან ეკლესიისა და კოშკის ნანგრევებიღა შემორჩა.

**ამბროლაურის რაიონი,** ადმინისტრაციულ-ტერიტორიული რაიონი დას. საქართველოში, კავკასიონის სამხრ. კალთაზე, მდ. რიონის აუზში. 1917-მდე ახლანდ. ა. რ-ის ტერიტ. ქუთაისის გუბ. რაჭის მაზრაში შედიოდა, 1921 საქ. ადმ.-ტერ. დაყოფით — დას. საქართველოს (ცენტრი ქუთაისი) რაჭის მაზრაში, 1928-იდან—რაჭა-ლეჩხუმის მაზრაში. 1930

*სჯ. ამფიბიები.* **1** — რგოლოვანი ჭიამაგვარი (Siphonops annulatus); **2** — პროტეუსი (Proteus anguinus); **3** — ზოლებიანი სირენი (Pseudobranchus striatus); **4** — კავკასიური სალამანდრა (Mertensiella caucasica); **5** — ხალებიანი სალამანდრა (Salamandra salamandra); **6** — მცირეაზიური ტრიტონი (Triturus vittatus), მამალი; **7** — დედალი; **8** — აქსოლოტლი (Ambystoma tigrinum), ლარვა; **9** — მწვანე გომბეშო (Bufo viridis); **10** — ყვითელმუცელა გომბიო (Bombina variegata); **11** — შორეულაღმოსავლური გომბიო (Bombina orientalis); **12** — ვასაკა (Hyla arborea); **13** — ორფეროვანი ფოთოლმძრომი (Phyllobates bicolor); **14** — მყვარი (Pelobates fuseus); **15** — სამხრეთაფრიკული ვიწროპირა (Breviceps adspserus); **16** — რქოსანა (Ceratophrys cornuta); **17** — ცვალებადი ატელოპი (Atelopus varius); **18** — ვენესუელის მოკლეთავა (Atelopus cruciger); **19** — ტბის ბაყაყი (Rana ridibunda); **20** — წვეტდინგა ბაყაყი (Rana terrestris). მამალი საქორწინო შეფერილობით; **21** — იგივე, ჩვეულებრივი შეფერილობით; **22** — მწვანე ბაყაყი (Rana escu lenta).

ა. რ. გამოიყო ცალკე რ-ნად. 1951—53 შედიოდა ქუთაისის ოლქში. ა. რ-ს აღმ-ით ესაზღვრება ონის რ-ნი, სამხრ.-აღმ-ით საჩხერის რ-ნი და ჭიათურის საქალაქო საბჭოს დაქვემდებარებული ტერიტ., სამხრ-ით — ტყიბულის საქალაქო საბჭოს დაქვემდებარებული ტერიტ. და წყალტუბოს რ-ნი, დას-ით — ცაგერის, ჩრდ-ით — ლენტეხის რ-ნები. ფართ. 1142,0 $კმ^2$. რაიცენტრი — ქ. ამბროლაური. რ-ნში შედის 1 საქალაქო (ამბროლაური) და 17 სასოფლო საბჭო: ბუგეული, ველევი, ზნაკვა, ლიხეთი, ნამანევი, ნიკორწმინდა, სადმელი, სხვავა (ცენტრი — შუა სხვავა), ღადიში, წესი, ცახი, ჭელიაღელე, ჭრებალო, ჭყვიში (ცენტრი — ზედა ჭყვიში), ხვანჭკარა, ხიდიკარი (ცენტრი — კვაცხუთი), ხოტევი; 1 ქალაქი, 1 დაბა და 70 სოფელი.

ბუნება. რ ე ლ ი ე ფ ი. რ-ნი შედის კავკასიონის ნაოჭა სისტემის სამხრ. ფერდობის ზონაში, რ-იც ძირითადად აგებულია იურული და ცარცული თიხაფიქლებით, კირქვებით, ქვიშაქვებით, მერგელებითა და მესამეული თაბაშირიანი თიხებით. რელიეფი უმეტესად საშ.- და მაღალმთიანი მთა-ხეობებისაა. სამხრ.-აღმ-ით და სამხრ.-დას-ით საზღვარი გასდევს რაჭის ქედს, რ-ის ჩრდ. კალთა ა. რ-ში შედის. ჩრდ-ით გაწოლილია ლეჩხუმის ქედი (მთავარი მწვერვალები: სამერცხლე — 3562 $მ$, ჭუთხარო — 3562 $მ$, კარეტა — 3354 $მ$, ლუხუნისწვერი — 3216 $მ$), ხოლო აღმ-ით — მდ-ების ლუხუნისწყლისა და საკაურის წყალგამყოფი ქედი. დას-ით რ-ნის ფარგლებში შემოდის ლეჩხუმისა და რაჭის ქედების განშტოებები. რ-ნის ყველაზე დაბალი ნაწილი უჭირავს რაჭის (ამბროლაურის) ქვაბულს, რ-ის ფსკერის საშ. სიმაღლეა 500 $მ$. რელიეფის ჩამოყალიბებაში ტექტონ. და ეროზიულ პროცესებთან ერთად მნიშვნელოვანი როლი ითამაშა მეოთხეულმა გამყინვარებამ. მაღალ ქედებზე შემორჩენილია პატარა მყინვარები და ძველი გამყინვარების ნიშნები (კარები, ცირკები და სხვ.). რ-ნისათვის დამახასიათებელია რელიეფის კარსტული ფორმები.

ჰ ა ვ ა დაბალ ზონაში ნოტიოა, იცის ზომიერად ცივი ზამთარი და ხანგრძლივი თბილი ზაფხული. ამბროლაურის ქვაბულში ზაფხული ცხელია. საშ. წლ. ტემპ-რა 8,9°C, იანვრის საშ. ტემპ-რა ქვაბულის ფსკერზე —0,3°-მდეა C, ხერგაში (ნიკორწმინდასთან) —4,8°-მდე C ეცემა, უფრო დაბალია მაღალმთიან ნაწილში. აგვისტოს საშ. ტემპ-რა ქვაბულში 22,1°C, ხერგაში 17,6°C. აბსოლ. მაქს. ტემპ-რა დაბალ ზონაში 40°C აღწევს, ხოლო აბსოლ. მინ. — 40°C. რიონის ხეობაში გაბატონებულია დას. და აღმ. ქარები. ზოგჯერ ქრის ძლიერი ფიონი. წლის ცივ პერიოდში ხშირია აღმ. ქარი, ხოლო თბილ პერიოდში — დას. ქარი. ნალექები დაბალ- და საშუალ-მთიან ზონაში 1000—2178 $მმ$ წელიწადში, მაქს. გაზაფხულზე (მაისი) მოდის, მინ. — ზამთარში (იანვარი).

შ ი გ ა წ ყ ლ ე ბ ი. ა. რ. მდიდარია მდ-ებითა და მინერ. წყაროებით. მთავარ მდინარეს — რიონს სათავე აქვს ფასის მთაში, რ-ნის ტერიტორიაზე 40 $კმ$-ზე მიედინება და თითქმის შუაზე ყოფს მას. მისი კალაპოტის სიგანე სოფ. კვაცხუთსა და სოფ. წესს შორის 20—25 $მ$. ეს შევიწროებული ხეობა ცნობილია ხიდიკარის კლდეკარის სახელით. რიონის მარცხ. შენაკადებია კრიხულა, ზნაკურა, შარაულა; მარჯვენა — ლუხუნისწყალი, რიცეული და ასკისწყალი. მდ-ები უმთავრესად საზრდოობენ მიწისქვეშა წყლებით, აგრეთვე წვიმის და თოვლის წყლით, ნაწილობრივ — მყინვარებით. წყალდიდობა იცის გაზაფხულზე, წყალმცირობა ზამთარში. ა. რ-ში ბევრია სამკურნ. მინერ. წყალი (ურავი, ჭრებალო, აბანოეთი, გორისუბანი, ლიხეთი და ხიდიკარი). შედარებით დიდი ტბებია ჭელიაღელისა და ნაკარევისა (საწურბლიასი). შექმნილია შაორის წყალსაცავი (ზ. დ. 1134 $მ$, ფართ. 13,0 $კმ^2$, მაქს. სიღრმე 15 $მ$), რ-იც წყალს აწვდის შაორჰესს.

ნ ი ა დ ა გ ე ბ ი. ა. რ-ში ჭარბობს ნეშომპალა-კარბონატული ნიადაგი, რ-იც კირქვების, მერგელებისა და კარბონ. ქვიშაქვების გამოფიტვის პროდუქტებსა და კირქვიან დელუვიონზეა განვითარებული. ამ ნიადაგის ვრცელი მასივებია რიონის მარცხ. მხარეზე, სოფ. წესსა და სოფ. სორს შორის. მთიან ზონაში დიდ ფართობზე ტყის ყომრალი და გაეწრებული ყომრალი ნიადაგია. სუბალპ. და ალპ. ზონაში მთა-მდელოს კორდიანი, ხოლო რიონის ხეობის დაბალ ტერასებზე ალუვიური ნიადაგებია.

მ ც ე ნ ა რ ე უ ლ ი ს ა ფ ა რ ი. რიონის ხეობის ქვედა ნაწილში გავრცელებულია კოლხური ტყეები, მარადმწვანე ქვეტყით. მთების ქვედა კალთაზე გაბატონებულია წიფლნარი, შერეულია რცხილა, წაბლი, მუხა და ნეკერჩხალი. მარად მწვანე ჯიშებს გარდა, ქვეტყეში იზრდება თხილი, კუნელი, ზღმარტლი, იელი და სხვ. ტყეში ბევრია გარეული ხილი: პანტა, მაჟალო, თამელი, ძახველი, მოცვი. მაღალმთიან ადგილებში წიწვიანი ტყეებია. აქა-იქ ურევია უთხოვარი. უფრო მაღლა სუბალპ. და ალპ. მდელოებია.

ც ხ ო ვ ე ლ თ ა ს ა მ ყ ა რ ო. ა. რ-ნში გავრცელებულია ჯიხვი, არჩვი, შველი, დათვი; ბევრია მგელი, მელა, მაჩვი, კვერნა, დედოფალა, გარეული კატა, კურდღელი, ტყის თაგვი, ძილგუდა, კავკ. ციყვი, ალთაური ციყვი (აკლიმატიზებული). იშვიათად ფოცხვერიც გვხვდება. მაღალ მთებში ბინადრობს კავკ. შურთხი, კავკ. როჭო. მრავლადაა მწყერი, ზარნაშო, ბუ, კოდალა, ყვავი, ჩხიკვი და სხვ. ქვეწარმავლებიდან არის გველი, ხვლიკი, გომბეშო, ტბის ბაყაყი. მდ-ებში იცის კალმახი, წვერა და სხვ.

ძ ი რ ი თ ა დ ი ლ ა ნ დ შ ა ფ ტ ე ბ ი: 1. მთის ხეობები ჭალის ტყეებით, ალუვიური და ნეშომპალა-კარბონატული ნიადაგებით; 2. ქვაბული კოლხური მცენარეულობით და ნეშომპალა-კარბონატული ნიადაგით; 3. დაბალი მთები წიფლნარ-წაბლნარით და ტყის ყომრალი ნიადაგით; 4. კარსტული დაბალმთიანეთი რცხილნარ-მუხნარითა და ნეშომპალა-კარბონატული ნიადაგით; 5. საშუალო მთები წიფლის ტყეებით და ტყის ყომრალი ნიადაგით; 6. საშუალო მთები წიფლნარი-მუქწიწვიანი ტყეებითა და ნეშომპალა-კარბონატული ნიადაგით; 7. სუბალპ. ტყეები და მდელოები მთამდელოს კარბონატული ნიადაგით (კარსტული ლანდშაფტი) და ალპ. მდელოს მცირე ფრაგმენტები მთამდელოთა ნიადაგით.

**სახალხო მეურნეობა.** ს ო ფ ლ ი ს მ ე უ რ ნ ე ო ბ ი ს ძირითადი დარგებია მევენახეობა-მეღვინეობა და მეცხოველეობა. მეხილეობა ვითარდება უმთავრესად ა. რ-ის მთიან სოფლებში; განთქმულია აქაური მსხლისა და ვაშლის საზამთრო და საზაფხულო ჯიშები, რ-ებიც ყინვაგამძლეა და გადაზიდვის დროს არ ფუჭდება. მებოსტნეობა, მემინდვრეობა, მეფუტკრეობა, მეაბრეშუმეობა დამხმარე მნიშვნელობის დარგებია. რ-ნშია 32 კოლ-ბა (1973), 4,5 ათ. $ჰა$ (3,7%) სახნავი მიწა, 17,6 ათ. $ჰა$ (14,5%) — სათიბ-საძოვარი, 35,9 ათ. $ჰა$ (29,7%) — ტყე და ბუჩქნარი. მრავალწლოვან ნარგავებს უჭირავს 3,3 ათ. $ჰა$ (2,8%), დანარჩენს — 59 ათ. $ჰა$ (49,3%). ნათესი ფართობი შეადგენს 4 ათ. $ჰა$ (1973). უმთავრესად მოჰყავთ სიმინდი (1,8 ათ. $ჰა$), ხორბალი (393 $ჰა$). პარკოსან კულტურებს უკავია 331 $ჰა$, საკვებ კულტურებს — 1,2 ათ. $ჰა$ (1973). მეურნეობის წამყვანი კულტურაა ვაზი (1,7 ათ. $ჰა$), ხეხილი (1,6 ათ. $ჰა$). მსხვ. რქ. საქონელი (1973) — 18,9 ათ. სული, ღორი — 5,7 ათ. კოლ-ბათა საერთო ფულადი შემოსავალი შეადგენდა 2580 ათ. მან. (1973).

მ რ ე წ ვ ე ლ ო ბ ა. ამბროლაურში, ჭრებალოსა და ხვანჭკარაში არის ღვინის პირველადი გადასამუშავებელი ქ-ნები. საქვეყნოდაა ცნობილი აქაური სამარკო ღვინოები „ხვანჭკარა" და „თეთრა". არის სადმელის ხე-ტყის კომბინატი (წელიწადში ამზადებს 50 ათ. $მ^3$ ხე-ტყეს), ყველ-კარაქის, საკონსერვო, ხილის წვნისა და აგურის ქ-ნები, საყოფაცხოვრებო მომსახურების კომბინატი. ლუხუნისწყლის ხეობაში არის რაჭის სამთომეტალ. კომბინატის საწარმოები: დარიშხანის მადნის მაღარო (მოიპოვებენ მინერალებს რეალგარს და აურიპიგმენტს); ლითონური დარიშხანის ქ-ნა (აქვს საკავშირო მნიშვნელობა), ვეტ. პრეპარატების ქ-ნა. შაორის წყალსაცავში აშენებენ თევზს. რ-ნის სამრეწვ. პროდუქციის ღირებულება 6615 ათ. მან. (1972). მდ. რიცეულაზე აგებულია (1937 ოქტ.) 5760 $კვტ$ სიმძლავრის ელექტროსადგური.

ტ რ ა ნ ს პ ო რ ტ ი და კ ა ვ შ ი რ გ ა ბ მ უ ლ ო ბ ა. უახლოესი რკინიგზის სადგურია ტყიბული (43 $კმ$). რიონის ხეობის გაყოლებით რ-ნს 40 $კმ$ მანძილზე კვეთს ჩრდ. ოსეთის სამხ. გზა (დარგკოხ— ქუთაისი), ამავე გზითაა დაკავშირებული ამბროლაური ქუთაისთან (96 $კმ$) და ონთან (30 $კმ$). ადგილ. მნიშვნელობის გზების სიგრძე 270 $კმ$. ამბროლაური თბილისთან დაკავშირებულია როგორც საავტ. გზით, ისე საჰაერო ხაზით. ლენტეხის რ-ნში ლეჩხუმის ქედზე გამავალი საცალფეხო ბილიკით გადადიან. რაიცენტრს სატელეფონო კავშირი აქვს ყველა სოფსაბჭოსა და კოლ-ბასთან.

**კულტურა და ჯანმრთელობის დაცვა.** 1974 რ-ნში იყო 55 ზოგადსაგანმან. სკოლა (3904 მოსწავლე, 585 მასწავლებელი),

ამბროლაურის რაიონი



1.წყალტუბოს რ-ნი

## ამბროლაურის რაიონი

| | |
|---|---|
| ფართობი | 1142 კმ² |
| რაიცენტრი ქ. ამბროლაური | |
| საქალაქო საბჭო | 1 |
| სასოფლო საბჭო | 17 |
| ქალაქი | 1 |
| დაბა | 1 |
| სოფელი | 70 |
| კოლმეურნეობა | 32 |

**რაიონშია**

(ათასი, ჰექტრობით, 1973)

| | |
|---|---|
| სახნავი მიწა | 4,5 |
| სათიბ-საძოვარი | 17,6 |
| ტყე და ბუჩქი | 35,9 |
| მრავალწლოვანი ნარგავები | 3,3 |

**მეცხოველეობა**

(ათასი, 1973)

| | |
|---|---|
| მსხვილი რქოსანი საქონელი | 18,9 |
| ღორი | 5,7 |

**სასოფლო საბჭოები**

ბუგეული
ველევი
ზნაკვა
ლიხეთი
ნამანევი
ნიკორწმინდა
სადმელი
სხვავა
ღადიში
წესი
ცახი
ჭელიაღელე
ჭრებალო
ჭყვიში
ხვანჭკარა
ხიდიკარი
ხოტევი



კანეკლიანების ამბულაკრული სისტემის სქემა.

სას.-სამ. ტექნიკუმი, მუს. და სპორტ. სკოლები, 4 საბავშვო ბაგა და 10 საბავშვო ბაღი, 56 ბ-კა, 41 კლუბი (22 კინოდანადგარი), სახალხო თეატრი, სახვითი ხელოვნების სახალხო მუზეუმი. გამოდის რ-ნული გაზეთი „კომუნიზმის დროშა“. რ-ნი ელექტრი- და რადიოფიცირებულია, 1967 წ. დაიდგა სატელევიზიო მიმღები ქვესადგური. არის 7 საავადმყოფო (190 საწოლი) და 18 ამბულ.-პოლიკლინიკა. რ-ნს ემსახურება 233 მედმუშაკი, მ. შ. 50 ექიმია (1973). ისტ. ძეგლებია: ნიკორწმინდის ტაძარი (XI ს.), *ზემო კრიხის* (X–XI სს.), *ბუგეულის* (XIV–XV სს.), *პატარა ონის* (XI ს.), *ბარაკონის* (XII ს. ეკლესიის ნანგრევები; გუმბათიანი ეკლესია, 1753), *ლაბეჭინის* (ჭყვიშის მიდამოებში, XII ს.) ეკლესიები; რაჭის ერისთავების ციხე — „მინდაციხე“ (შუა საუკ.), *კვარაციხე,* ტოლისციხე, ხოტევის ციხე, ხიმბის, ხვანჭკარის, ამბროლაურის, *კლდისუბნის* ციხეები და სხვ. ბუნებრივი ძეგლებიდან ცნობილია გოგოლეთის, ცახის, ცხრაჯვრის, საყინულის (ნიკორწმინდის) და სხვ. კარსტული მღვიმეები, შაორა-შარაულას მიწისქვეშა კალაპოტი. *მ. უთმელიძე.*

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი I—II გვ. 416—417.

**ამბროსი** (ერისკაცობაში ბესარიონ ზოსიმეს ძე ხ ე ლ ა ი ა) [7. IX. 1861, მარტვილი (ახლანდ. დ. გეგეჭკორი), — 29. III. 1927, თბილისი], საქართვ. კათალიკოს-პატრიარქი 1921–27. 1885 დაამთავრა თბილ. სას. სემინარია. 1887—96 მღვდლად იყო სოჭში, შემდეგ სოხუმში. იყო აგრეთვე სოხუმის, ახალი ათონისა და ლიხნის საეკლ.-სამრევლო სკოლების ზედამხედველი და ქართ. ენის მასწავლებელი. ებრძოდა ცარიზმის რუსიფიკატორულ და შოვინისტურ პოლიტიკას აფხაზეთში. გამოდიოდა პრესაში შავრაზმელი გოლუბცოვისა და ეპისკოპოს არსენის (იზოტოვი) წინააღმდეგ, რ-ებიც აფხაზებს ქართველების სიძულვილს უნერგავდნენ და დევნიდნენ ქართ. ენას. 1897 ა. ყაზანის სას. აკადემიაში შევიდა, 1900 ბერად აღიკვეცა. აკად. დამთავრების შემდეგ 1901 დაინიშნა ჭელიშის მონასტრის არქიმანდრიტად. 1904 გადაიყვანეს თბილისში სინოდური კანტორის წევრად და ფერისცვალების მონასტრის წინამძღვრად. რუს. პირველი რევ. დროს ა. იბრძოდა საქართვ. ეკლესიის დამოუკიდებლობის (ავტოკეფალიის) აღდგენისათვის, რის გამოც 1905 რუსეთში გადაასახლეს. 1908 ახ. ბრალდება წაუყენეს, თითქოს ეგზარქოს ნიკონის მკვლელობაში მიეღოს მონაწილეობა. 1910 გაამართლეს, მაგრამ სამშობლოში დაბრუნების უფლება არ მისცეს. საქართველოში ის მხოლოდ 1917 აგვ. ჩამოვიდა. იყო ჯერ ჭყონდიდის, შემდეგ აფხაზეთისა და სოხუმის მიტროპოლიტი, 1921 სექტემბრიდან კი საქართველოს კათალიკოს-პატრიარქი.

ა. იკვლევდა ქართ. ისტ. ძეგლებს. პეტერბ. „უწყებებში“ და ქართ. პერიოდულ პრესაში „ამბერის“ ფსევდონიმით აქვეყნებდა წერილებს საქართველოს პოლიტ., კულტ. და საეკლ. წარსულის და მიმდინარე ვითარების შესახებ; საყურადღებოა მისი „მოგზაურობა რაჭა-ლეჩხუმში“, რ-იც დაიბეჭდა ჟურნალებში „განთიადი“ და „ცხოვრება“ (1915—17). აღმოაჩინა „მოქცევაჲ ქართლისაჲს“ ჭელიშური ვარიანტი, რ-ის შესახებ 1907 მოხსენება წაიკითხა საისტ.-საეთნოგრაფიო საზ-ბის სხდომაზე. დასაფლავებულია თბილისში, სიონის საკათედრო ტაძარში.

საქართვ. სახელმწიფოებრივი წყობის საკითხში ა. ანტისაბჭოთა თვალსაზრისზე იდგა.

*თხზ.:* ჭელიშის ვარიანტი „ქართლის მოქცევისა“, ტფ., 1911.

*ლიტ.:* ჭ ი ჭ ი ნ ა ძ ე ზ., ნიკოლოზ ბესარიონის ძე ღოლობერიძე და ქართული სტამბა 1672—1913, ტფ., [1913].

*ბ. ლომინაძე.*

**ამბროსია** (ბერძნ. Ambrosia — უკვდავება), უკვდავებისა და მარადიული სიჭაბუკის მიმნიჭებელი „ღმერთების საზრდო“ ძვ. ბერძნ. მითოლოგიაში.

**ამბროსი მედიოლანელი** (Ambrosius Mediolanensis)(დაახლ. 333/34 ან 339/340, ტრირი, — 4. IV. 397, მილანი), ქრისტიანი ღვთისმეტყველი და ჰიმნოგრაფი. გალიის პრეფექტის ვაჟი. 373 დაინიშნა ჩრდ. იტალ. მმართველად. 374-იდან იყო მილანის ეპისკოპოსი. კათოლ. ეკლესიამ ა. მ. „ეკლესიის მამად“ და წმინდანად აღიარა (მოსახსენებელი დღე — 7 დეკ.). ა. მ. ებრძოდა *წარმართობასა* და *არიანელობას,* იცავდა ნიკეის სარწმუნოების სიმბოლოს (იხ. *ნიკეის საეკლესიო კრება* 325). ა. მ. ითვლება კათოლ. ლიტურგიის ერთ-ერთ ფუძემდებლად. იბრძოდა ეკლესიის დამოუკიდებლობისათვის და მოითხოვდა სას. ხელისუფლებისათვის საერო ხელისუფლების დამორჩილებას. არის საეკლ. თხზულებათა და საგალობელთა ავტორი. *სიმეონ მეტაფრასტის* შედგენილი ა. მ-ის „ცხოვრება“ XI ს-შივე ერთმანეთისაგან დამოუკიდებლად თარგმნეს ქართულად *ეფრემ მცირემ* და *თეოფილე ხუცესმონაზონმა.* ა. მ-ის „ცხოვრების“ ქართულ ვერსიებში შემონახულია განსხვავებული ტექსტები, რ-თაც მნიშვნელობა აქვთ ბერძნ, დედნის პირვანდელი სახის აღდგენისათვის.

*ლიტ.:* მ ი მ ი ნ ო შ ვ ი ლ ი რ., ამბროსი მედიოლანელის „ცხოვრების“ ახალი რედაქცია ქართულ მწერლობაში, «საქ. სსრ მეცნ. აკადემიის მოამბე», 1959, ტ. 23, № 6; Голенищев-Кутузов И. Н., Средневековая латинская литература Италии, М., 1972; Altaner B., Stuiber A., Patrologie, Leben, Schriften und Lehre der Kirchenväter, 7-te völlig neubearb. Aufl., Freiburg—Basel—W., 1966, S. 378—389. *რ. მიმინოშვილი.*

**ამბროსი ნეკრესელი** (ერისკაცობაში ზაქარია მ ი ქ ა ძ ე) (1728 — გ. წ. უცნობია), ქართველი სასულიერო მოღვაწე, მქადაგებელი, პოეტი. ბერად აღიკვეცა 1777 შემდეგ. 1794—1812 იყო ნეკრესის ეპისკოპოსი. ა. ნ-ის დოგმატ. ქადაგებებს ანტონ კათალიკოსის სკოლის გავლენა ეტყობა. მისი ქადაგებების მეორე ნაწილი ერის ცხოვრებაში მომხდარ ისტ. ამბებს ეხმაურება, ასახავს საქართველოში შექმნილ მძიმე მდგომარეობას და მრევლს სამშობლოს სამსახურისაკენ მოუწოდებს. ა. ნ. წერდა აგრეთვე როგორც საერო, ისე სას. შინაარსის ლექსებს.

*თხზ.:* ქადაგებანი და მოძღვრებანი, ტფ., 1881.

*ლიტ.:* კ ე კ ე ლ ი ძ ე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1960; ყ უ ბ ა ნ ე ი შ ვ ი ლ ი ს., ამბროსი ნეკრესელი, «ლიტერატურული ძიებანი», 1947, [ტ.] 3. *ნ. მახათაძე.*

**ამბროჯო დელი ანჯოლი** (Ambrogio degli Angioli, ლათ. Ambrosio, ფრანგ. Ambroise), ავგუსტინელი მონაზონი. მისიონერულ მოღვაწეობას ეწეოდა ირანში, სადაც 9 წელი დაყო, აქედან 7 ისპაანში, შაჰის სასახლეში, 2 კი შირაზში გაატარა, კარგად იცოდა სპარს. ენა. ავგუსტინელ მონაზონ პეტრესთან ერთად 1628 წ. 1 ივნისს ჩავიდა გორში, სადაც, ზოგიერთი წყაროს მოწმობით, თეიმურაზ I-ს გადასცა (6. VI. 1628) სპარსეთში წამებული ქეთევან დედოფლის ნეშტი. დედოფალს ა. დ. ა. შირაზში დაახლოებია, წამების წინ ნუგეში უცია, ქეთევანის მიცვალების შემდეგ სხვა ავგუსტინელებთან ერთად უზრუნია მისი ნეშტის დაცვისათვის. თეიმურაზმა ავგუსტინელებს საცხოვრებლად და ეკლესიის ასაგებად რამდენიმე სოფელი და ყმა უბოძა. ა. დ. ა-მ გორში ააგო კათოლ. ეკლესია და სახლი. საქართველოში 12 წელი ცხოვრობდა. შემონახულია საქართველოს შესახებ მისი გამოუქვეყნებელი მოხსენება პაპი ურბან VIII-ღმი.

*ლიტ.:* ა ვ ა ლ ი შ ვ ი ლ ი ზ., თეიმურაზ I და მისი პოემა „წამება ქეთევან დედოფლისა“, პარიზი, 1938, გვ. 24–31, 66—73; თ ა მ ა რ ა შ ვ ი ლ ი მ., ისტორია კათოლიკობისა ქართველთა შორის..., ტფ., 1902, გვ. 102—109, 619. *ბ. გიორგაძე.*

**ამბულაკრული სისტემა** (ლათ. ambulacrum — სასეირნო ადგილი, ხეივანი), სითხით ამოვსებული ამბულაკრული არხების სისტემა *კანეკლიანებში;* ემსახურება მოძრაობას, სუნთქვას, გამოყოფასა და შეხებით შეგრძნებას. შედგება პირისირგვლივი რგოლური (1) და ხუთი რადიალური არხისაგან (2). არხები იძლევა განშტოებებს, რ-ებიც ამბულაკრული ფეხებით (3) მთავრდება. ამბულაკრული ფეხები ღრუ, მეტად ჭიმვადი და კუნთოვანი მორჩებია; თითოეული ბოლოვდება მისაწოვრით (ზღვის ვარსკვლავები, ზღვის ზღარბები და სხვ.) და თითოეულის ფუძესთან მოთავსებულია თხელკედლიანი ამპულა (4). წყლის ნაკადის რეგულირებას ახდენს უწვრილესფორებიანი მადრეპორის ფირფიტა (5), რ-იც პირისირგვლივ რგოლს ქვის არხით (6) უკავშირდება. ა. ს. *ცელომის* ნასახიდან ვითარდება.

**ამბულატორია** (ლათ. ambulatorius — მოსიარულე, მოძრავი), სამკურნალო-პროფილაქტ. დაწესებულება, რ-იც სამედ. დახმარებას უწევს როგორც მომსვლელ, ისე ბინაზე მყოფ ავადმყოფებს. სამედ. მომსახურების ტერიტ.-უბნობრივ სისტემას საფუძვლად უდევს მოსახლ. დანაწილება საცხოვრ. და სამუშაო ადგილის მიხედვით. პოლიკლინიკისაგან განსხვავებით, ა-ის მომსახურება განისაზღვრება მხოლოდ ძირითადი სპეციალობებით (ქირურგია, თერაპია, სტომატოლოგია, ზოგჯერ პედიატრია და მეანობა-გინეკოლოგია). გარდა ამისა, ა. ატარებს პროფილაქტ. ღონისძიებებს (აცრა და სხვ.), მოსახლ. *დისპანსერიზაციას,* სანიტ.-საგანმან. მუშაობას და სხვ. ა-ის წინამორბედი ძვ. საქართველოში იყო შერეული ტიპის ამბულატორიულ-სტაციონარული დაწესებულებები — ქსენონი, სასნეულო. პირველი ა. საქართველოში გაიხსნა 1867 თბილისში. *ლ. საყვარელიძე.*

**ამბუშიური** (ფრანგ. embouchure<bouche — პირი), 1. ჩასაბერი მუსიკალური საკრავის ნაწილი, რ-საც მუსიკოსი ბაგეებით ეხება (მაგ., ფლეიტის ა.) ან ტუჩებით ფარავს (ჰობოის ა., ვალტორნის ა. და სხვ.); 2. ტუჩებისა და ენის განსაკუთრებული მდგომარეობა, რ-იც საჭიროა ჩასაბერი საკრავის ასახმიანებლად. სხვადასხვა საკრავისათვის, აგრეთვე ხმის განსხვავებული ნიუანსის მისაღწევად ეს მდგომარეობა სხვადასხვანაირია.

ტერმინი „ა.“ იხმარება უმთავრესად ფიალისებრი ფორმის მუნდშტუკიანი საკრავების მიმართ. ამის გამო მათ ამბუშიურიანებს უწოდებენ (ასეთია სპილენძის საკრავები—საყვირი, ვალტორნა და სხვ.).

**ამგუემა,** ო მ ვ ა ა მ ი, ზემო დინებაში ვ უ ლ ვ ი ვ ე ე მ ი, მდინარე ჩუკოტის ნაციონალურ ოკრუგში. სათავე აქვს ჩუკოტის მთიანეთში. უერთდება ჩუკოტის ზღვას. სიგრძე 498 *კმ,* აუზის ფართ. 28,1 ათ. *კმ*². ჭორომიანია. ა-ის აუზში მოიპოვება კალა, ვოლფრამი და ოქრო.

**ამგუნი,** მდინარე რსფსრ ხაბაროვსკის მხარეში, ამურის მარცხ. შენაკადი. სიგრძე 723 *კმ,* აუზის ფართ. 55,5 ათ. *კმ*². სათავე აქვს ბურეის ქედზე. წარმოიქმნება მდ-ების აიაკიტისა და სულუკის (ხოლუკი) შეერთებით. ზემო დინებაში ა. მთის მდინარეა, ქვემო დინებაში ფართოვდება და ბარის მდინარედ იქცევა. მიედინება განიერ დაჭაობებულ ველზე. ა-ის კალაპოტი დაკლაკნილია და ცვალებადი, იშლება ტოტებად. საზრდოობს უმეტესად წვიმის წყლით. წყალდიდობა ზაფხულ-

ში იცის. საშ. წლ. ხარჯი 500 $მ^3$/წმ. იყინება ნოემბრის დამდეგს. ყინულსვლა — მაისში. სანაოსნოა. იცის ბევრი თევზი.

**ამებები** (Amoebina), უმარტივესი ცხოველების რიგი *სარკოდინების* კლასისა. ა-ის სხეული უჩონჩხოა. მათი დიამეტრია 50 *მკმ*, თუმცა არიან 2—3 *მმ*-მდე დიამეტრის მქონე სახეობებიც. სხეული შედგება ციტოპლაზმისა და ერთი ან რამდენიმე ბირთვისაგან. ციტოპლაზმა ორ შრედ იყოფა: გარეთა — ჰომოგენური, ღია ფერის ექტოპლაზმა და შიგნითა — მუქი და მარცვლოვანი ენდოპლაზმა, რ-შიც ბირთვი და ვაკუოლებია. კუმშვადი ვაკუოლი წყლისა და მარილების ცვლას აწესრიგებს. საჭმლის მომნელებელ ვაკუოლში მოხვედრილი საკვები სათანადო ფერმენტების მოქმედებით გადამუშავდება. ა. მოძრაობენ ციტოპლაზმური გამონაზარდებით — *ცრუფეხებით* (ფსევდოპოდიები), რ-ებითაც საკვებსაც იტაცებენ (სურ. 5). არახელსაყრელ პირობებში (წყალსატევის ამოშრობის ან საკვების ნაკლებობისა და სხვ. დროს) ა. მრგვალდებიან, იკეთებენ გარსს და ცისტად (სურ. 4) გადაიქცევიან. ხელსაყრელ პირობებში მოხვედრისას ცისტის გარსი იშლება და ა. აქტიურად იწყებენ ცხოვრებას. ჩვეულებრივ, ა. უსქესოდ (გაყოფით) მრავლდებიან: ჯერ იყოფა ბირთვი, შემდეგ ციტოპლაზმა (სურ. 3). სქესობრივად მრავლდება მხოლოდ Amoeba diploidea. ა-ის საკვებია ბაქტერიები, მცირე ზომის წყალმცენარეები და უმარტივესნი, ზოგჯერ კი ორგ. ნივთიერებათა ნარჩენები; პათოგენური ენტამება ერითროციტებით იკვებება. ა. უმეტესად მტკნარწყლიან წყალსატევებში გვხვდება, ზოგი ზღვაში, ნოტიო ნიადაგში ან შლამში ცხოვრობს. მრავალი სახეობა პარაზიტია. ბინადრობს ადამიანისა და ცხოველების ნაწლავებში, მ. შ. ყველაზე საშიშია *დიზენტერიის ამება* (Entamoeba histolitica), რ-იც ამებურ დიზენტერიას იწვევს (იხ. *ამებიაზი*).

*დ. ხვანიძე.*

**ამებიაზი**, მსხვილი ნაწლავებისა და ზოგიერთი შინაგანი ორგანოს დაავადება, რ-საც იწვევს პარაზიტული ამება — Entamoeba histolitica. გავრცელებულია უმეტესად ცხელ ქვეყნებში. ინვაზიის წყაროა დაავადებული ან ამებამატარებელი ადამიანი, რ-იც განავალთან ერთად გამოყოფს ამების ცისტებს. თუ ცისტებით გაბინძურებული საკვები ან წყალი მსხვილ ნაწლავებში მოხვდა, ცისტებიდან გამოსული ვეგეტაციური ფორმები მრავლდება და ნაწლავის კედლებს აწყლულებს. ა-მა იცის ლორწოიან-სისხლიანი ფაღარათი, მუცლის ტკივილი, ტენეზმი, საერთო სისუსტე და სხვ. მიმდინარეობს ხანგრძლივად, ახასიათებს ფარული (ლატენტური) სტადიები და რეციდივები. შეიძლება ამება სისხლის ნაკადთან ერთად რომელიმე ორგანოში (ღვიძლი, ფილტვები, თირკმლები და სხვ.) მოხვდეს და ამებური აბსცესი გამოიწვიოს. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: ემეტინი, მეტრანიდაზოლი, ამინარსონი და სხვ. პ რ ო ფ ი ლ ა ქ ტ ი კ ა: წყლისა და საკვების დაცვა გაბინძურებისაგან, პირადი ჰიგიენა.

*დ. ხვანიძე.*

**ამებოციტები** (*ამება*... და ბერძნ. kytos — უჯრედი), უხერხემლოთა სისხლის უფერული უჯრედები, შეესაბამება ხერხემლიანი ცხოველების ლეიკოციტებს. იცავს ორგანიზმს მასში მოხვედრილი სხვადასხვა უცხო სხეულისაგან. იხ. *იმუნიტეტი, ფაგოციტოზი*.

**ამეთვისტო** (ბერძნ. amethystos <a — უარყ. ნაწ. და methystos — მთვრალი. ა. თრობის საწინააღმდეგო საშუალებად მიაჩნდათ), მინერალი. *კვარცის* გამჭვირვალე იისფერი სახესხვაობა. შეფერვის ინტენსივობა და ელფერი სხვადასხვაგვარი აქვს, რაც სამვალენტიანი რკინის იონების მინარევის რაოდენობით აიხსნება. ა. გვხვდება გრანიტულ პეგმატიტებში, კვარცის ძარღვებში, ეფუზიურ ქანებში. იყენებენ სანახელავო ქვად. განსაკუთრებით ლამაზია ურალისა და ბრაზილიის ა. — საიუველირო საქმეში აღმოსავლური ა-ს სახელით ცნობილი *კორუნდის* მოლურჯომოიისფრო სახესხვაობა.

**ამენგეროზა**, ყაზახი და ზოგი სხვა ხალხის საქორწინო ჩვეულება, რ-ის ძალითაც დაქვრივებული ქალი უნდა მისთხოვებოდა მაზლს ან ქმრის რომელიმე სხვა სახლიკაცს, თუნდაც ცოლიანს (იხ. *მრავალცოლიანობა*), ვისაც თავის დროზე მისი *ყალიმის* გადახდაში მონაწილეობა ჰქონდა მიღებული; *ლევირატის* ნაირსახეობა. თუ ქალი ა-ის წესს დაარღვევდა, გარდაცვლილის ნათესავებს უბრუნდებოდათ ყალიმი, რჩებოდათ ქვრივის ქონება და შვილები.

ეს ჩვეულება ქალის დამოკიდებული მდგომარეობის ერთ-ერთი გამოვლენა იყო და ხელს უშლიდა ფეოდ.-პატრიარქალური ბორკილებისაგან მის განთავისუფლებას. ამიტომ საბჭ. ხელისუფლება თავიდანვე ებრძოდა მას. ყაზახ. სსრ კონსტიტუციის თანახმად ა. კანონით ისჯება.

*ი. ფუტკარაძე.*

**ამენდოლა** (Amendola) ჯოვანი (15. IV. 1882, სარნო, სალერნოს პროვინცია, — 6. IV. 1926, კანი), იტალიელი პოლიტ. მოღვაწე და პუბლიცისტი. მონაწილეობდა I მსოფლიო ომში. 1919-იდან ხელმძღვანელობდა ლიბერ. ორგანო „ილ მონდოს“. 1919, 1921, 1924 პარლამ. დეპუტატი. იყო ლიბერ. პარტიის მემარცხენე ფრთის ლიდერი, კოლონიების საქმეთა მინისტრი (1922 თებ. — ოქტ.). ა. იბრძოდა ფაშიზმის წინააღმდეგ. იყო *ავენტინის ბლოკის* ერთ-ერთი ორგანიზატორი და ხელმძღვანელი. ამ ბლოკის დამარცხების შემდეგ ფაშისტებისაგან დევნილი ა. ემიგრაციაში (საფრანგეთში) გარდაიცვალა.

**ამენემჰეტი**, ა მ ე ნ ე მ ჰ ა ტ ი (Amenemhet, Amenemhat), ეგვიპტის შუა სამეფოს (ძვ. წ. 2000—1700) დროინდელი XII დინასტიის რამდენიმე ფარაონის სახელი.

**ა. I**, მეფობდა დაახლ. ძვ. წ. 2000—1970, XII დინასტიის დამაარსებელია. მის დროს დაიწყო ეგვ. სახელმწიფოს აღორძინება. გამეფებისთანავე თებეში (ძვ. დედაქალაქი) კი არ დამკვიდრდა, არამედ ზემო და ქვემო ეგვ. საზღვარზე მდებარე ციხესიმაგრე ითაუიში (მემფისის ახლოს). ა. I ცდილობდა შეეზღუდა *ნომარქოსთა* ძალაუფლება, დაადგინა ახალი საზღვრები ნომებს შორის. ილაშქრა პალესტინაში, ოქროს საბადოებით განთქმულ ნუბიაში და ლიბიაში. ფიქრობენ, რომ შეთქმულების მსხვერპლი გახდა.

**ა. II**, ნებკაურა, სენუსერტ I-ის ძე. მეფობდა ძვ. წ. 1934—1896. *მანეთონის* მიხედვით, მოკლეს კარის მსახურებმა (საჭურისებმა).

**ა. III**, მეფობდა ძვ. წ. დაახლ. 1849—1801. მის დროს განმტკიცდა სახელმწ. ხელისუფლება, რამაც შეასუსტა ნომარქოსთა ძლიერება. აყვავდა ეგვ. სამეურნეო და კულტ. ცხოვრება; გაფართოვდა ვაჭრობა სირიასთან (კერძოდ, ბიბლოსთან), გაიზარდა საირიგაციო მშენებლობა, წარმოებდა ნუბიის, სირიისა და სინას ბუნებრივ სიმდიდრეთა ინტენს. ექსპლუატაცია. ფაიუმში (ჩრდ. ეგვიპტე) აშენდა ქვის გრანდიოზული ტაძარი, რ-საც ბერძნებმა „ლაბირინთი“ უწოდეს (შესაძლოა, ა-ის ზეობის სახელის „ლამარეს — ლაბირეს“ გამო). „ლაბირინთს“ მიაკუთვნებდნენ „სამყაროს შვიდ საოცრებას“ რიცხვს.

**ა. IV**, ა. III-ის ძე. მეფობდა ძვ. წ. 1801—1792; მემკვიდრეობა თავის ქალიშვილს ნეფრუსებეკს გადასცა.

**„ამენემჰეტ I-ის დარიგებანი“**, ძვ. ეგვიპტის ლიტ-რის ერთ-ერთი საინტერესო ძეგლი. შეადგინა მწერალმა ახტოიმ ფარაონ *ამენემჰეტ I-ის* სახელით. „ა.“ ეგვიპტის შუა სამეფოს (ძვ. წ. 2000—1700) დროინდელი პოლიტ. ტრაქტატია. ხოტბას ასხამს ფარაონს — ქვეყნის ერთიანობის აღმდგენელს, მისი კეთილდღეობის ბურჯს. ნაწარმოები მიძღვნა ამენემჰეტ I-ის მემკვიდრეს — სენუსერტ I-ს, რ-საც ფარაონი არიგებს, მოერიდოს ქვეშევრდომთ, რ-თა მსხვერპლი, როგორც ჩანს, თვით ამენემჰეტ I გამხდარა.

*ლიტ.*: Лурье И. М., Поучение Аменемхета I в остраконах Музея изобразительных искусств, «Эпиграфика Востока», 1949, кн. 3.

**ამენორეა** (ბერძნ. a — უარყ. ნაწ., mēn — თვე და rheo — მივედინები), თვიურის უქონლობა. ა. ფიზიოლ. მოვლენაა გოგონებში სქესობრივ მომწიფებამდე და ქალებში — ორსულობისა და მეძუძურობის პერიოდში ან *კლიმაქსის* შემდეგ. დანარჩენ შემთხვევებში იგი რაიმე დაავადების შედეგია (პათოლოგიური ა.). ა. შეიძლება იყოს პ ი რ ვ ე ლ ა დ ი, როდესაც ქალს თვიური არასდროს არ ჰქონია, და მ ე ო რ ე უ ლ ი, როდესაც თვიური ჰქონდა, მაგრამ შეუწყდა. მისი გამომწვევი მიზეზებიდან აღსანიშნავია სასქესო ორგანოების განუვითარებლობა, ენდოკრინული სისტემის მოშლა, ნერვულ-ფსიქ. და გულ-სისხლძარღვთა დაავადებანი, ინტოქსიკაცია, ტრავმა და სხვ. ა. შეიძლება განვითარდეს საკვერცხეების რენტგენისა და რადიოაქტიური სხივებით დასხივების, შიმშილობის, პათოლ. სიმსუქნის ან ხელოვნური აბორტის შედეგადაც. არსებობს აგრეთვე ე. წ. ც რ უ ა., როდესაც სისხლი საშვილოსნოდან გარეთ ვერ გამოდის საქალწულე აპკში ხვრელის უქონლობის გამო და საშოში, საშვილოსნოსა და კვერცხსავალებში გროვდება.

მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: ა-ის გამომწვევი მიზეზების ლიკვიდაცია. ჰორმონო-, ვიტამინო-, ბალნეო- და კლიმატოთერაპია, რაციონალური კვება, სამკურნ. ფიზკულტურა, ტალახით მკურნალობა.

*პ. შუშანია.*

**ამენოფისი** (Amenophis), ეგვიპტის ფარაონთა სახელის — *ამენჰოტეპის* ბერძნ. ფორმა.

**ამენსალიზმი** (ბერძნ. a — უარყ. ნაწ. და ლათ. mensa — მაგიდა), სხვადასხვა სახეობის ორგანიზმთა ურთიერთდამოკიდებულების ისეთი ფორმა, რ-იც ერთისთვის სასარგებლოა, მეორისთვის — საზიანო. მაგ., თრიებისა და თხუნელების სოროს „მდგმურები“ (ტკიპები, რწყილები და სხვ.) ხშირად მღრღნელების ინფექციურ დაავადებათა გამომწვევ მიკრობებს ავრცელებენ; ცხოველები, რ-ებიც მტაცებელთა ნასუფრალით იკვებებიან, ხელს უშლიან მასპინძელს ნადირობაში, ან მისი მტრების ყურადღებას იქცევენ. მაგ., ყორანი მგლის ნასუფრალს ხმამაღალი ჩხავილით შეექცევა, რითაც მონადირის ყურადღებას იპყრობს. ა-ის მაგალითია ობის სოკო Penicillium-ისა და ბაქტერიების ურთიერთდამოკიდებულება. Penicillium-ი გამოყოფს პენიცილინს, რ-იც საკვების მოპოვებაში სოკოს კონკურენტების — ბაქტერიების ზრდას აფერხებს.

**ამენჰოტეპი**, ა მ ე ნ ჰ ო ტ ე პ ი, ეგვიპტის ახალი სამეფოს (ძვ. წ. 1580—1100) XVIII დინასტიის ფარაონების სახელი.

**ა. I**, მეფობდა დაახლ. ძვ. წ. 1558—1530; იაჰმეს I-ის მემკვიდრე.

**ა. II**, თუტმოს III-ის ძე. მეფობდა დაახლ. ძვ. წ. 1491—1465; ატარებდა დამპყრობლურ პოლიტიკას. დალაშქრა სირია, პალესტინა და მითანი. დაიმორჩილა ნუბია.

**ა. III**, თუტმოს IV-ის ძე. მეფობდა დაახლ. ძვ. წ. 1455—1419; მისი მეფობის დასაწყისში ეგვიპტემ განსაკუთრებულ ძლიერებას მიაღწია. მეგობრული ურთიერთობა ჰქონდა მითანის, ბაბილონის,




სხვადასხვა ფორმის ამებები: 1. Amoeba radiosa; 2. A. proteus; 3. A. polipodia-ს გაყოფა; 4. დიზენტერიის ამების ცისტა; 5. ამების მიერ საკვების მიტაცება და საჭმლის მომნელებელი ვაკუოლის წარმოქმნა; ა — ბირთვი, ბ — ექტოპლაზმა, გ — ენდოპლაზმა, დ — საჭმლის მომნელებელი ვაკუოლი, ე — კუმშვადი ვაკუოლი.

კვიპროსის მეფეებთან. ა. III-ის მეფობის ბოლო პერიოდში ეგვ. სამფლობელოების აზიურ ნაწილში დაიწყო ეგვ. წინააღმდეგ მოქმედება. ა. III-მ ააშენა გრანდიოზული ტაძარი *ლუქსორში* და სულის მოსახსენებელი ტაძარი თებეში. ამ ტაძრიდან შემორჩა მხოლოდ ცნობილი ქანდაკებები, ე. წ. მემნონის კოლოსები, აგრეთვე ორი სფინქსი, რ-ებიც ამჟამად ნევის სანაპიროზე დგას ლენინგრადში.

**ა. IV**, მეფობდა ძვ. წ. 1424 — დაახლ. 1400 (პირველი ექვსი წელი — 1424—19— მამასთან ა. III-თან ერთად). მის დროს ეგვ. სამხ. ძლიერება დაეცა სირია და პალესტინა ცდილობდნენ ეგვ. ბატონობისაგან განთავისუფლებას. განსაკუთრებით გამწვავდა მდგომარეობა ეგვ. სამფლობელოების აზიურ ნაწილში უცხო ტომების შემოჭრის შემდეგ. ა. IV-მ მრავალღმერთიანობის ძველი ტრად. ფორმა ღვთაება *ატონის* სახელმწიფო კულტით შეცვალა. რელიგ. რეფორმა შეეხო ცხოვრების ყველა მხარეს და განსაკუთრებული კვალი დატოვა ხელოვნებაში ინგრეოდა ძველი კანონები და დოგმები, იქმნებოდა ახალი, უფრო ცოცხალი მხატვრული სტილი. ამონის კულტთან დაკავშირებულ ქურუმობასა და ნომარქოსთა არისტოკრატიასთან შინაური ბრძოლისას ფარაონი საშუალო, თავისუფალ ფენებს ეყრდნობოდა. ააგო ახ. დედაქალაქი *აჰეტატონი* და თავად ეხნატონი (ეხნე-იოტი — „ატონისათვის მარგი") დაირქვა. ა. IV-ის გარდაცვალების შემდეგ მისი რელიგ. რეფორმა გააუქმეს და ამონის კულტი კვლავ აღადგინეს. ა. IV წყაროებში 1402-იდან აღარ იხსენიება, მეფობის შემდგომ წლებს, ალბათ, მას შეცდომით მიაწერენ.

*ლიტ.*: Перепелкин Ю. Я., Переворот Аменхотпа IV, М., 1967.

**ამერიგო ვესპუჩი,** იხ. *ვესპუჩი*.

**ამერიკა,** ქვეყნის ნაწილი დას. ნახევარსფეროში. მოიცავს ორ კონტინენტს — ჩრდ. და სამხრ. ამერიკას, კ. გრენლანდიას, კანადის არქტიკულ არქიპელაგსა და ვესტინდოეთის კ-ებს. მოქცეულია წყნარ და ატლანტის ოკეანეებს შორის. ფართ. 42,5 მლნ. *კმ²*. მოსახლ. 511 მლნ. კაცი (1970).

ჩრდილოეთი ამერიკა აღმოაჩინეს X—XI სს. ნორმანებმა ანტილის კ-ები, სამხრ. ამერიკის ჩრდ. სანაპიროს ნაწილი და ჩრდ. ამერიკის კარიბის სანაპიროს ნაწილი აღმოაჩინა ქ. *კოლუმბმა* 1492—1503. ამერიკა შეარქვა ლოთარინგიელმა კარტოგრაფმა ვალდზეემიულერმა 1507 თავის „კოსმოგრაფიის შესავალში" ფლორენციელი მეზღვაურის ამერიგო *ვესპუჩის* პატივსაცემად, რ-მაც გამოთქვა მოსაზრება, რომ ახლად აღმოჩენილი მიწა ქვეყნის ახალ ნაწილს წარმოადგენდა 1961—1964 ნორვეგიელმა არქეოლოგებმა ანე სტინე ინგსტადმა და ჰელგე ინგსტადმა კ. ნიუფაუნდლენდზე გათხარეს ნორმანების ნამოსახლარი. აშშ-ის კონგრესმა ოფიციალურად აღიარა ამერიკის პირველაღმომჩენად ნორმანი ლეივ ერიქსონი, რ-ის ღვაწლის აღსანიშნავადაც დადგენილ იქნა ამერ. აღმოჩენის დღე, 9 ოქტ., ხოლო კოლუმბის ღვაწლის აღსანიშნავად 12 ოქტომბერს დაწესდა კოლუმბის დღე, როგორც ამერ. ხელახალი აღმოჩენის დღე.

ა-ის ჩრდ. და სამხრ. კონტინენტები ერთმანეთისაგან გამოყოფილია პანამის ყელით. წარსულ გეოლ. ეპოქებში კავშირი კონტინენტებს შორის არამყარი იყო, ამიტომ მათი ბუნებრივი პირობები ერთმანეთისგან დამოუკიდებლად განვითარდა. ბუნებრივი კავშირი ამ ორ კონტინენტს შორის დღეს იმდენად სუსტია, რომ იგი არსებით გავლენას არ ახდენს გეოგრ. ზონალურობის სტრუქტურაზე. გეოლ. და გეოგრ. თავისებურებათა თვალსაზრისით სამხრ. და ჩრდ. ამერიკას ზოგი რამ საერთო აქვს, კერძოდ, წყნარი ოკ. სანაპიროს გასწვრივ აღმართული კორდილიერების ნაოჭა სისტემა ორივე კონტინენტზე განსაზღვრავს უმთავრეს ოროგრ. ელემენტთა ასიმეტრიულ განვითარებას და მერიდიანულ გავრცელებას. ორივე კონტინენტზე კორდილიერების აღმ-ით განვითარებულია ვრცელი ვაკეები და ზეგნები

ამერიკაში 50 ქვეყანაა, მ. შ. 28 დამოუკიდებელი სახელმწიფო და 22 კოლონ. სამფლობელო (იხ. ცხრილი — ამერიკის პოლიტ. დაყოფა).

ა-ის პოლიტ. რუკაზე II მსოფლიო ომის შემდეგ მნიშვნელოვანი ცვლილებები მოხდა. სახალხო რევ. გამარჯვების შედეგად შეიქმნა ა-ის პირველი სოციალ. სახელმწიფო — კუბა; ჩამოყალიბდა ახალი, პოლიტიკურად სუვერენული სახელმწიფოები — გაიანა, იამაიკა, ტრინიდადი და ტობაგო, ბარბადოსი, ბაჰამის კუნძულები და გრენადა.

ა-ის კონტინენტებზე მცხოვრებ ხალხთაგან ყველაზე მრავალრიცხოვანი ერებია: ამერიკელები, ინგლისელ-კანადელები (იხ. *კანადელები*), მექსიკელები, ბრაზილიელები, არგენტინელები, კოლუმბიელები, პერუელები, ჩილელები, ვენესუელელები, კუბელები კოლუმბამდელი ა-ის მკვიდრი მოსახლ. შედგებოდა ინდიელთა მრავალრიცხოვანი ტომებისა და ხალხებისაგან (იხ. *ინდიელები*), აგრეთვე *ესკიმოსებისაგან* (უკიდურეს ჩრდ-ში).

ა-ში ევროპელთა გაბატონების შემდეგ ურიცხვი ინდიელი გაანადგურეს, ნაწილი ამოწყდა კოლონიზატორთა მიერ შემოტანილი დაავადებებისა და ექსპლუატაციის შედეგად.

თანამედროვე ა-ის მოსახლ. ევროპელების, მონებად შემოყვანილი აფრიკელების შთამომავლებისა და აბორიგენი ინდიელებისაგან შედგება.

ა-ის ბუნების, ისტ., ეთნოგრ. და ეკონ. შესახებ იხ. სტატიები *ჩრდილოეთი ამერიკა, სამხრეთი ამერიკა*; აგრეთვე სტატიები ა-ის ცალკეულ სახელმწიფოთა შესახებ.

*კ. ჯავრიშვილი.*

ა მ ე რ ი კ ი ს პ ო ლ ი ტ ი კ უ რ ი დ ა ყ ო ფ ა
(1970 წლისათვის)

| ქ ვ ე ყ ა ნ ა | ფართობი (ათ. *კმ²*) | მოსახლეობა (ათ. კაცი) |
|---|---|---|
| **ჩრდილოეთი და ცენტრალური ამერიკა** | | |
| ამერიკის შეერთებული შტატები | 9363,4 | 205395 |
| ბარბადოსი | 0,43 | 256 |
| ბაჰამის კუნძულები | 11,4 | 161 |
| გვატემალა | 108,9 | 5111 |
| გრენადა | 0,34 | 103 |
| დომინიკელთა რესპუბლიკა | 48,7 | 4325 |
| იამაიკა | 11,0 | 1996 |
| კანადა | 9976,1 | 21406 |
| კოსტა-რიკა | 50,7 | 1685 |
| კუბა | 114,5 | 8392 |
| მექსიკა | 1972,5 | 50670 |
| ნიკარაგუა | 130,0 | 1984 |
| პანამა | 75,65 | 1464 |
| სალვადორი | 21,4 | 3534 |
| ტრინიდადი და ტობაგო | 5,1 | 945 |
| ჰაიტი | 27,8 | 867 |
| ჰონდურასი | 112,1 | 2582 |
| **სამხრეთი ამერიკა** | | |
| არგენტინა | 2776,7 | 24352 |
| ბოლივია | 1098,6 | 4931 |
| ბრაზილია | 8512 | 95305 |
| გაიანა | 215,0 | 763 |
| ეკვადორი | 283,6 | 6093 |
| ვენესუელა | 912,05 | 10399 |
| კოლუმბია | 1138,9 | 21117 |
| პარაგვაი | 406,75 | 2386 |
| პერუ | 1285,2 | 13586 |
| ურუგვაი | 177,5 | 2886 |
| ჩილე | 756,9 | 9780 |
| *კაპიტალისტურ სახელმწიფოთა სამფლობელოები* | | |
| **ინგლისის სამფლობელოები** | | |
| ანტიგუა | 0,44 | 60 |
| ბერმუდის კუნძულები | 0,05 | 54 |
| დომინიკა | 0,75 | 74 |
| ვირჯინის კუნძულები (ნაწილი) | 0,15 | 11 |
| კაიმანის კუნძულები | 0,26 | 10 |
| მონტსერატი | 0,1 | 15 |
| სენტ-ვინსენტი | 0,39 | 96 |
| სენტ-ვიტს—ნევის—ანგუილა | 0,36 | 62 |
| სენტ-ლუსია | 0,6 | 115 |
| ტერქსისა და კაიკოსის კუნძულები | 0,43 | 6 |
| ფოლკლენდის კუნძულები | 12,0 | 2 |
| ჰონდურასი (ბრიტ.) | 23,0 | 126 |
| **აშშ სამფლობელოები** | | |
| ვირჯინის კუნძულები (ნაწილი) | 0,34 | 59 |
| პანამის არხის ზონა | 1,43 | 60 |
| პუერტო-რიკო | 8,9 | 2842 |
| **ნიდერლანდის სამფლობელოები** | | |
| ნიდერლანდის ანტილის კუნძულები (კიურასაო და სხვ.) | 1,0 | 222 |
| სურინამი (ნიდერლანდის გვიანა) | 163,3 | 393 |
| **საფრანგეთის სამფლობელოები** | | |
| გვადელუპა | 1,8 | 327 |
| გვიანა (საფრანგ.) | 91,0 | 51 |
| მარტინიკა | 1,1 | 338 |
| სენ-პიერ და მიკელონი | 0,24 | 5 |
| **დანიის ტერიტორია** | | |
| გრენლანდია | 2175,6 | 47 |

**ამერიკა-ესპანეთის ომი 1898,** იხ. *ესპანეთ-ამერიკის ომი 1898*.

**ამერიკა-ესპანეთის შეთანხმებები 1953,** ხელმოწერილი მადრიდში 26 სექტ. 10 წლით იმ პირობით, რომ მათი მოქმედება ავტომატურად გაგრძელდებოდა კიდევ ორი ვადით (ხუთ-ხუთი წლით), უკეთუ მხარეები არ განაცხადებდნენ მათი დენონსირების სურვილს შ ე თ ა ნ ხ მ ე ბ ი თ თ ა ვ დ ა ც ვ ი ს შ ე ს ა ხ ე ბ აშშ-მა მიიღო უფლება „გაეფართოებინა, აეგო და გამოეყენებინა სამხ. აეროდრომები და სამხ.-საზღვ. ბაზები ესპანეთში", შეექმნა აგრეთვე „საიდუმლო ნაგებობანი". აშშ-ს თავის მხრივ უნდა მიეწოდებინა სამხ მასალა ესპანეთისათვის. შ ე თ ა ნ ხ მ ე ბ ი თ ე კ ო ნ. დ ა ხ მ ა რ ე ბ ი ს შ ე ს ა ხ ე ბ ესპ. მთავრობა ვალდებულებას კისრულობდა დაეწესებინა ესპანეთში აშშ-ის კაპიტალზე შეღავათები და პრივილეგიები. შ ე თ ა ნ ხ მ ე ბ ი თ უ რ თ ი ე რ თ თ ა ვ დ ა ც ვ ი ს მ ი ზ ნ ი თ დ ა ხ მ ა რ ე ბ ი ს შ ე ს ა ხ ე ბ ესპ. მთავრობა კისრულობდა „ერთობლივად გამოყენებული სამხ. ბაზების გაფართოებისა და შენახვის ხარჯებს". ა.-ე. შ 1963 სექტ. გააგრძელეს 5 წლით. აშშ-ს ნება დართეს გამოეყენებინა ნავსადგური როტა

ატომური წყალქვეშა ნავების სადგომად და რაკეტა „პოლარისის“ ბირთვული თავაკების შესანახად. ხანგრძლივი მოლაპარაკების შემდეგ (1969) ა.-ე. შ. გააგრძელეს 1970 წ. 26 სექტ-მდე. 1970 წ. 6 აგვ. ვაშინგტონში ხელი მოაწერეს ხელშეკრულებას შეთანხმების მოქმედების კიდევ ხუთი წლით გაგრძელების შესახებ. აშშ-მა შეინარჩუნა სამი საავიაციო და ერთი სამხ.-საზღვ. ბაზა. ამის სანაცვლოდ ესპანეთი ხუთი წლის მანძილზე აშშ-იდან მიიღებს 400 მლნ. დოლარის ღირებულების იარაღს, სამხედრო აღჭურვილობასა და მოწყობილობას.

**ამერიკა-იაპონიის ხელშეკრულებები და შეთანხმებები** 1951, 1952, 1953, 1954, 1960. უშიშროების ხელშეკრულება 1951, ძირითადი ხელშეკრულება აშშ-სა და იაპონიას შორის 1951—54 დადებულ არათანასწორუფლებიან ხელშეკრულებათაგან. დაიდო 8 სექტ. სან-ფრანცისკოში. ხელშეკრულების თანახმად, აშშ-ს შეეძლო ჰყოლოდა შეიარაღებული ძალები იაპონიაში და იაპ. მთავრობასთან შეთანხმების გარეშე გამოეყენებინა ისინი საომარი ოპერაციებისათვის შორეული აღმოსავლეთის ნებისმიერ რ-ნში. ხელშეკრულება მიმართული იყო სსრკ-ისა და აზიის მშვიდობისმოყვარე სახელმწიფოთა წინააღმდეგ. იგი ძალაში დარჩა 1960 წ. 23 ივნისამდე. ადმინისტრაციული შეთანხმება 1952, დაიდო 28 თებ. ტოკიოში. შეთანხმებით აშშ-ის განკარგულებაში დარჩა ყველა სამხ. ბაზა, რ-იც ეკავა იაპ. ტერიტორიაზე მისი ოკუპაციის პერიოდში (1945—52). ამერიკის სამხ. პერსონალის შესანახი ხარჯები (წლიურად 155 მლნ. დოლ.) დაეკისრა იაპონიას. იგი შეიცვალა ახ. შეთანხმებით 1960 წ. 23 ივნისს. მეგობრობის, ვაჭრობისა და ზღვაოსნობის ხელშეკრულება 1953, ხელმოწერილ იქნა 2 აპრ. ტოკიოში. თითოეული სახელმწიფოს მოქალაქეებსა და კომპანიებს ენიჭებოდათ „ეროვნ. რეჟიმი“ მეორის ტერიტორიაზე. ხელშეკრულებამ ხელი შეუწყო აშშ-ის კაპიტალის შეჭრას იაპონიის ეკონომიკაში. ხელშეკრულება დაიდო ათი წლით, მაგრამ ავტომატურად გაგრძელდებოდა, თუ ერთ-ერთი მხარე არ გააუქმებდა მას. ურთიერთთავდაცვის უზრუნველყოფის შეთანხმება 1954, ხელმოწერილ იქნა 8 მარტს ტოკიოში. 1951—54 ხელშეკრულებებისა და შეთანხმებების შედეგად საბოლოოდ გაფორმდა ამერიკა-იაპონიის სამხედრო კავშირი. ურთიერთთანამშრომლობისა და უშიშროების ხელშეკრულება 1960, ხელმოწერილია 19 იანვ. ვაშინგტონში, ძალაში შევიდა 1960 წ. 23 ივნისიდან. იაპონიამ კვლავ მიანიჭა აშშ-ს უფლება ჰქონოდა იაპ. ტერიტორიაზე ბაზები და ჰყოლოდა შეიარაღებული ძალები. ხელშეკრულება უვადოა. ხელმოწერიდან 10 წლის შემდეგ ერთ-ერთ მხარეს შეუძლია წამოჭრას მისი დენონსაციის საკითხი, რაც გამოიწვევს ხელშეკრულების ძალის დაკარგვას 1 წლის შემდეგ. იაპონია-აშშ-ის 1960 ხელშეკრულებამ მკვეთრად დაძაბა მდგომარეობა შორეულ აღმოსავლეთში და გააძლიერა მის წინააღმდეგ ფართო სახალხო მოძრაობა იაპონიაში.

**ამერიკა-ინგლისის ომი 1812—14,** იხ. *ინგლის-ამერიკის ომი 1812—14.*

**ამერიკა-ირანის ხელშეკრულებები და შეთანხმებები** 1856, 1943, 1947, 1955, 1959, 1961. პირველი ხელშეკრულება მეგობრობისა და ვაჭრობის შესახებ, ხელმოწერილ იქნა 1856 წ. 13 დეკ. სტამბოლში. ითვალისწინებდა დიპლ. ურთიერთობის დამყარებას მხარეთა შორის (დამყარდა 1883). ხელშეკრულებით ამერიკელებზე გავრცელდა *კაპიტულაციების რეჟიმი* (ირანში გაუქმდა 1928). შეთანხმება 1943 ვაჭრობის შესახებ, დაიდო 8 აპრ. ვაშინგტონში. შეთანხმება 1947 ირანში ამერიკის სამხედრო მისიის შესახებ (6 ოქტ., თეირანი) აფართოებდა აშშ-ის სამხ. მისიის უფლებებს, ამერ. ოფიცრებს შეეძლოთ მაღალი თანამდებობების დაკავება ირანის არმიაში, ირანის მთავრობა აშშ-ის თანხმობის გარეშე არ მოიწვევდა სამხ. მრჩევლებს სხვა სახელმწიფოებიდან. შეთანხმების ვადა რამდენჯერმე გაგრძელდა და ამჟამადაც ძალაშია. ხელშეკრულება 1955 მეგობრობის, ეკონ. ურთიერთობისა და საკონსულო უფლებების შესახებ, დაიდო თეირანში 15 აგვ. განამტკიცა უმეტესი ხელშეწყობის პრინციპი, რ-იც ვრცელდებოდა ამერ. და ირანის მოქალაქეებსა და სავაჭრო კომპანიებზე. ხელშეკრულებას 10 წლის ვადა ჰქონდა ავტომატურად გაგრძელების წესით. სამხედრო შეთანხმება 1959 (ანკარა, 5 მარტი). ითვალისწინებს აშშ-ისა და ირანის სამხ. თანამშრომლობას და ამერიკის მხრივ დახმარებას „ირანის წინააღმდეგ აგრესიის შემთხვევაში“. შეთანხმების მოქმედების ვადა არაა დათქმული.

გენერალური შეთანხმება 1961 ეკონომიკური თანამშრომლობის შესახებ (21 დეკ., თეირანი). ადგენს ირანისათვის აშშ-ის ეკონ. და ტექ. დახმარების გაწევის წესს, ითვალისწინებს აშშ-ის ეკონ. მისიის გაგზავნას ირანში.

**ამერიკა-კორეის ხელშეკრულება 1882** მეგობრობისა და ვაჭრობის შესახებ, არათანასწორუფლებიანი ხელშეკრულება, რ-იც აშშ-მა თავს მოახვია კორეას. დაიდო 22 მაისს ინჩხონში. ხელშეკრულების თანახმად, ამერიკასთან ვაჭრობისათვის ღია ნავსადგურებად ცხადდებოდა პუსანი, ინჩხონი, ვონსანი. აშშ-მა მიიღო უმეტესი ხელშეწყობის ერის უფლებები. საიმპორტო ბაჟი აშშ-თვის განისაზღვრა საქონლის ღირებულების 10%-ით. ამერიკელმა მოქალაქეებმა მიიღეს საკონსულო იურისდიქციის უფლება, ამერიკელებს შეეძლოთ იჯარით აეღოთ მიწები კორეაში, აეშენებინათ სახლები, გაეხსნათ საწარმოები ღია ნავსადგურებში. ხელშეკრულებამ ძალა დაკარგა 1905 კორეაზე იაპონიის პროტექტორატის დამყარების შემდეგ.

**ამერიკა-მექსიკის ომი 1846—48,** დამპყრობლური ომი მექსიკის წინააღმდეგ. დაიწყო მექსიკის ტერიტ. ნაწილის — ტეხასისათვის. 1835 ტეხასში დასახლებულმა ამერიკელმა პლანტატორებმა აშშ-ის მმართველი წრეების მხარდაჭერით ამბოხება მოაწყვეს, 1836 ტეხასი „დამოუკიდებელ სახელმწიფოდ“ გამოაცხადეს. 1845 ტეხასი აშშ-ს შეუერთეს. 1845 მარტში მექსიკამ

ამერიკა-მექსიკის ომი 1846-1848 წწ.





ამერიკის შეერთებული შტატების სახელმწიფო გერბი.

**ამერიკის შეერთებული შტატები**

**შინაარსი**



გაწყვიტა დიპლ. ურთიერთობა აშშ-თან. 1846 იანვრის ბოლოს აშშ-ის ჯარები ომის გამოუცხადებლად შეიჭრნენ მექსიკაში, ხოლო 13 მაისს აშშ-მა ომი გამოუცხადა მექსიკას. მიუხედავად მოწინააღმდეგის ტექ. უპირატესობისა, მექსიკის ჯარებმა შეუპოვარი წინააღმდეგობა გაუწიეს აშშ-ის ჯარებს (სალტილიოს ბრძოლა 1847 თებ., ვერაკრუსის გმირული თავდაცვა 1847 მარტში და სხვ.). 1847 სექტ. აშშ-ის ჯარებმა დაიკავეს მექსიკის დედაქალაქი მეხიკო. მიუხედავად დედაქალაქის და რიგი სხვა ქალაქების დაკარგვისა, მექსიკელი ხალხი თავგამოდებით განაგრძობდა პარტიზანულ ომს, მაგრამ მმართველმა წრეებმა დააჩქარეს ზავის დადება. 1848 წ. 2 თებ. დაიდო გვადელუპა-იდალგოს ზავი, რ-ის მიხედვითაც მექსიკამ დაკარგა თავისი ტერიტ. ნახევარზე მეტი.

*ლიტ.*: Потокова Н. В., Агрессия США против Мексики. 1846—1848, М., 1962.

**„ამერიკანა“**, 1. („The Encyclopedia Americana“), უნივერსალური ენციკლოპედია, გამოდის აშშ-ში (ნიუ-იორკი). პირველი გამოც. გამოვიდა 1903—04 (16 ტ.), მე-2 — 1918—20 (30 ტ.), იგი საფუძვლად დაედო შემდგომ გამოცემებს, მ. შ. 1961 (30 ტ., 60 ათასი სტ.) გამოცემას. „ა-ს“ სტატიებში გაშუქებულია მეცნ., ტექ., ეკონ., ლიტ-რის, სახვითი ხელოვნ. და სხვ. საკითხები. ბევრი სტატია ანტიმარქსისტული და ანტიკომუნისტური სულისკვეთებისაა. 1923-იდან გამოდის წელიწდეული („Americana Annual“). 2. ცამეტტომიანი ენციკლოპედია, გამოცემულია ფილადელფიაში 1829—48.

**ამერიკა-პანამის ხელშეკრულებები** 1903, 1936 და 1955, კაბალური ხელშეკრულებები, რ-ებიც აშშ-მა თავს მოახვია პანამას; ვაშინგტონის 1903 წ. 18 ნოემბ. ხელშეკრულებით პანამა იძულებული იყო აშშ-თვის მუდმივ სარგებლობაში გადაეცა თავისი ტერიტ. (სიგანით 16,1 *კმ*) წყნარი და ატლანტის ოკეანეების დამაკავშირებელი არხის გასაყვანად. აშშ-მა მიიღო არხის ზონაში სიმაგრეების აგების, სამხ. ნაწილების შეყვანის უფლება; აშშ-ს შეეძლო აგრეთვე ნებისმიერ დროს შეეყვანა ჯარები და განელაგებინა ისინი პანამის ნებისმიერ რ-ნში. აშშ-მა მიღებული ტერიტ. საკომპენსაციოდ პანამას 1904 წ. 10 მლნ. დოლარი გადაუხადა, ხოლო 1912-იდან ყოველწლიურად უხდიდა 250 ათას დოლარს. ვაშინგტონის 1936 წ. 2 მარტის ხელშეკრულებით გაუქმდა და გადაისინჯა 1903 ხელშეკრულების ზოგიერთი მუხლი. არხის ტერიტორიისათვის საიჯარო გადასახადი გადიდდა ყოველწლიურად 430 ათ. დოლარამდე, გაუქმდა პანამისათვის ზოგიერთი დამამცირებელი მუხლი. პანამელებმა არხის ზონაში მიიღეს ვაჭრობისა და სხვა უფლებები, მაგრამ 1903 ხელშეკრულების ძირითადი მუხლები ძალაში დარჩა. პანამის 1955 წ. 25 იანვრის ხელშეკრულებით აშშ-მა დაკარგა პანამის ყელზე რკინიგზებისა და გზატკეცილების მშენებლობის მონოპ. უფლება. პანამას დაუბრუნდა მიწის ნაწილი არხის ზონაში, საიჯარო გადასახადი გადიდდა 1930 ათ. დოლარამდე წელიწადში. 1967 ივნისში პანამასა და აშშ-ს შორის მიღწეული შეთანხმებით, აშშ-პანამის 1903, 1936 და 1955 ხელშეკრულებები უნდა შეცვლილიყო სამი შეთანხმებით, რ-ებიც ვერ წყვეტდნენ ძირითად საკითხს — არხის გადაცემას პანამის განკარგულებაში. ამ შეთანხმების წინააღმდეგ პანამაში გაიშალა საპროტესტო მოძრაობა. შეთანხმებებზე ხელმოწერა და რატიფიცირება გადაიდო განუსაზღვრელი ვადით.

**ამერიკა-საფრანგეთის ხელშეკრულება 1778**, ხელმოწერილ იქნა პარიზში 6 თებ. ჩრდ. ამერიკის 13 ინგლ. კოლონიასა და საფრანგეთს შორის, მიმართული იყო ინგლ. წინააღმდეგ. ხელშეკრულებას ხელს აწერდნენ ჩრდ. ამერიკის ინგლ. კოლონიების მხრივ ბ. *ფრანკლინი*, ხოლო საფრ. მხრივ — საგარეო საქმეთა მინისტრი შ. ვერჟენი. ხელშეკრულების ძალით საფრანგეთმა ოფიციალურად ცნო ამერიკის რესპ., იკისრა აშშ-ის „თავისუფლების, სუვერენიტეტისა და დამოუკიდებლობის“ დაცვა და ინგლისთან საომარი მოქმედების გაგრძელება, სანამ ინგლისი არ ცნობდა აშშ-ის დამოუკიდებლობას. ხელმოწერილ იქნა აგრეთვე ხელშეკრულება „მეგობრობისა და ვაჭრობის შესახებ“. ა.-ს. ხ. იყო აშშ-ის ახალგაზრდა დიპლომატიის გამარჯვება, რაშიც დიდი როლი ითამაშა ბ. ფრანკლინმა. მან ოსტატურად გამოიყენა წინააღმდეგობანი ევრ. კოლონ. ქვეყნებს შორის. ა.-ს. ხ-მ ფაქტობრივად დაკარგა ძალა 1794, როცა აშშ-მა საფრანგეთსა და ანტიფრანგ. კოალიციას შორის ომის დროს ნეიტრალიტეტი გამოაცხადა.

**ამერიკა-ფილიპინების ომი 1899 — 1901**, აშშ-ის კოლონიური ომი ფილიპინების რესპ. წინააღმდეგ. 1898 აპრილში აშშ-მა ესპანეთს ომი გამოუცხადა კუბის, ფილიპინების და სხვ. მისი კოლონიების დაპყრობის მიზნით (იხ. *ესპანეთ-ამერიკის ომი 1898*). ჯერ კიდევ 1896 ფილიპინელმა პატრიოტებმა დაიწყეს განმათ. აჯანყება ესპ. ბატონობის წინააღმდეგ. ამერ. წარმომადგენლებმა ამით ისარგებლეს, აჯანყების ხელმძღვანელებთან დადეს შეთანხმება ერთობლივი მოქმედების შესახებ და თვალთმაქცურად შეჰპირდნენ მათ ფილიპინების დამოუკიდებლობას. 1898 ივნის-ივლისში ფილიპინების არმიამ აიძულა ესპ. ჯარები, კაპიტულაცია გამოეცხადებინათ თითქმის მთელ არქიპელაგზე. ამით ისარგებლეს ამერიკელებმა და დესანტით დაიკავეს მანილა (1898 წ. 13 აგვ.). ამის შემდეგ აშშ-მა დაიწყო აშკარა მზადება ფილიპინების დასაპყრობად. აშშ-ის მთავრობამ არ ცნო 1898 გამოცხადებული ფილიპინების დამოუკიდებლობა და 1898 წ. 10 დეკ. ხელი მოაწერა ესპანეთთან პარიზის საზავო ხელშეკრულებას, რ-ის თანახმად ფილიპინები გადაეცა აშშ-ს. ამერ. ჯარებმა 1899 წ. 4 თებ. დაიწყეს საომარი მოქმედება რესპ. არმიის წინააღმდეგ. ამავე დროს ამერ. სარდლობამ გამოიყენა რესპ. მთავრობაში არსებული უთანხმოება. მის მიერ წაქეზებულმა ბურჟ.-მემამულეთა ლიდერებმა (რესპ. პრეზიდენტმა ე. *აგინალდომ*, პ. პატერნომ და სხვ.) 1899 წ. 7 მაისს გადააყენეს რესპ. მთავრობის მეთაური დემოკრატი ა. მაბინი. 1899 წ. 5 ივლისს მოაკვლევინეს მთავარსარდალი გენ. ა. ლუნი. 1900 დასაწყისში რესპ. რეგულ. არმია დაიშალა ცალკეულ რაზმებად, რ-ებიც გადავიდნენ პარტიზანულ მოქმედებაზე. ფილიპინების დამოუკიდებელმა რესპუბლიკამ ფაქტობრივად შეწყვიტა არსებობა. ამერ. დამსჯელი რაზმები მასობრივად ხვრეტდნენ და აწამებდნენ ტყვეებსა და მშვიდობიან მოსახლეობას. ამან აღაშფოთა აშშ-ის მოწინავე საზოგადოებრიობა, რ-მაც მოითხოვა ამერ. ჯარების დაუყოვნებლივ გამოყვანა ფილიპინებიდან. მაგრამ ფილიპინების „დაშოშმინების“ კამპანია გრძელდებოდა. 1901 წ. 23 მარტს აგინალდო ტყვედ ჩავარდა, 1 აპრ. მან დადო აშშ-დმი ერთგულების ფიცი და 19 აპრ. ყველა ფილიპინელს კაპიტულაციისაკენ მოუწოდა. სახალხო პარტიზ. მოძრაობა გრძელდებოდა კიდევ რამდენიმე წელიწადს, ცალკეულ რ-ნებში — 1913-მდეც.

*ლიტ.*: Губер А. А., Филиппинская республика 1898 г. и американский империализм, М., 1961.

**ამერიკა-ჩინეთის ხელშეკრულება 1946** მეგობრობის, ვაჭრობისა და ნაოსნობის შესახებ, დაიდო 4 ნოემბ. ნანკინში აშშ-სა და ჩანკაი-შის მთავრობას შორის. იგი ჩინეთს უქმნიდა უთანასწორო პირობებს და მიზნად ისახავდა აშშ-ის კაპიტალის ბატონობის გაფართოებას ნახევრად კოლონ. ჩინეთში. ამერიკელებს ენიჭებოდათ თავისუფალი მიმოსვლისა და სავაჭრო-სამრეწვ., საგანმან., რელიგ. და ფილანთროპიული საქმიანობის უფლება. აშშ-ის კომპანიებს შეეძლოთ შეუზღუდველი რაოდენობით დაებანდებინათ კაპიტალი ჩინეთის საწარმოებში და ეწარმოებინათ გეოლ. ძიებანი. ჩინეთის ტერიტორიაზე მცხოვრებმა ამერ. მოქალაქეებმა მიიღეს პიროვნებისა და ქონების ხელშეუხებლობის გარანტია და სხვ. ა.-ჩ. ხ. გაუქმდა ჩინეთში სახ. რევ. გამარჯვების შემდეგ (1949).

**ამერიკელები**, 1. აშშ-ის მცხოვრებთა საკუთარი სახელი; ერი, აშშ-ის მოსახლეობის ძირითადი ნაწილი; ცხოვრობენ აშშ-ის სამფლობელოებში და აშშ-ზე დამოკიდებულ სხვა ქვეყნებშიც. რაოდ. დაახლ. 210 მლნ. კაცი (1972). აქედან 23 მლნ. ზანგი და მულატია. ა. რთული ეთნ. წარმომავლობის ხალხია. ერი ჩამოყალიბდა სამი სხვადასხვა — ევროპეიდული, ნეგროიდული და მონღოლოიდური რასობრივი კომპონენტისაგან. ერის ბირთვი შეადგინეს ჩრდ. ამერიკის ინგლ. კოლონიებში XVII ს. დასაწყისიდან გადასახლებულმა ინგლისელებმა, შოტლანდიელებმა, ირლანდიელებმა, აგრეთვე შედარებით მცირერიცხოვანმა ჰოლანდიელებმა, დანიელებმა, ფრანგებმა, ესპანელებმა და სხვ. ევროპელებმა. ერის ჩამოყალიბებაში მონაწილეობდნენ აბორიგენი ინდიელები და კოლონიებში მონებად შეყვანილი აფრიკელებიც. ამერ. ერი ძირითადად ჩრდ. ამერიკის დამოუკიდებლობისათვის ომის (1775—83) წინ ჩამოყალიბდა, თუმცა მას შემდეგაც ერწყმოდნენ აშშ-ში იმიგრირებული სხვადასხვა ეთნ. ჯგუფების წარმომადგენლები, რ-ებიც ასიმილაციას განიცდიდნენ და თავის მხრივ გავლენას ახდენდნენ ა-ის ფიზ. ტიპზე, ენასა და კულტურაზე. XIX ს. ბოლოსათვის გაძლიერდა იმიგრაცია სამხრ.-აღმ. ევროპიდან და აზიიდან, რამაც კიდევ უფრო მრავალფეროვანი გახადა ა-ის ეთნ. შემადგენლობა. ამას I მსოფლიო ომის პერიოდში დაემატა იმიგრაცია მექსიკიდან და ლათ. ამერ. ქვეყნებიდან. I მსოფლიო ომის შემდეგ იმიგრაცია ევროპიდან სპეც. კანონმდებლობით შეიზღუდა.

ა. შედარებით ახალგაზრდა ერია. მისი ეთნ. კონსოლიდაციის პროცესი ჯერ არ დამთავრებულა. ზოგ ეროვნ. ჯგუფს (პოლონელები, იტალიელები და სხვ.) შენარჩუნებული აქვს საკუთარი კულტ. ელემენტები. ამერ. ისტორიულად ჩამოყალიბებულ სამივე ოლქში (ჩრდ., სამხრ., დას.) მეტ-ნაკლებად დაცულია ყოფითი თავისებურებანი. მჭიდროდ დასახლებულ ჩრდ. სამრეწვ. რ-ნებში დიდხანს შემორჩა ძვ. ინგლ. ყოფის ნიშნები. სამხრეთში ჯერ კიდევ შემონახულია მონათმფლობელური წარსულის გადმონაშთები. სამხრ.-დას. რ-ნების მოსახლ. ყოფასა და კულტურაში შერწყმულია ჩრდ. ამერ., ესპ.-მექს. და ინდიური ელემენტები.

ა. ინგლ. ენაზე ლაპარაკობენ. სახელმწ. ენაც ინგლისურია. ძირითადი რელიგია ქრისტიანობაა (აშშ-ში 260-მდე ქრისტ. მიმდინარეობა, რელიგ. მოძღვრება და სექტაა. მორწმუნეთა თითქმის 55% პროტესტანტია — ბაპტისტები, მეთოდისტები, ლუთერანები და პრესვიტერიანები, დაახლ. 37% — კათოლიკე); 5,5 მლნ-ზე მეტი ამერიკელი იუდაისტია.

2. ა-ს ზოგჯერ უწოდებენ ამერ. კონტინენტის ყველა ქვეყნის მოსახლეობას.

*ლიტ.*: Народы Америки, т. 1, М., 1959.

**„ამერიკენ ბროდკასტინგ კომპანი“** („American Broadcasting Company“),

აშშ-ის რადიოსა და ტელევიზიის ერთ-ერთი უდიდესი კორპორაცია. შეიქმნა 1945 *„ნეშნლ ბროდკასტინგ კომპანის“* ფილიალის ბაზაზე. 1968 აერთიანებდა 500-მდე რადიო და 200-ზე მეტ სატელევიზიო სადგურს.

**ამერიკის ბანკი** (Bank of America National Trust and Savings Association), ერთ-ერთი უდიდესი და ყველაზე გავლენიანი საბანკო მონოპოლია აშშ-ში. დააარსა ამადეო პ. ჯანინიმ 1904 სანფრანცისკოში „იტალიის ბანკის“ სახელწოდებით იტალ. იმიგრანტების მომსახურებისათვის. ა. ბ. დაერქვა 1930 კალიფორნიის ბანკთან „ბენკ ოვ ამერიკა ოვ კალიფორნიასთან“ შეერთების შემდეგ. ა. ბ-მა შექმნა ფილიალების ვრცელი სისტემა და მიიზიდა დიდძალი კაპიტალი. იგი ღრმად შეიჭრა მრეწვ. და სოფ. მეურნეობაში. მჭიდრო კავშირი აქვს სამხ. მრეწველობასთან. აქვს 950-მდე განყ-ბა კალიფორნიაში, 86 განყ-ბა და 10 წარმომადგენლობა საზღვარგარეთ, 48 სამხ. განყ-ბა კალიფორნიასა და საზღვარგარეთ, უდიდესი ნაბარტყი ბანკები იტალიაში, ნიუ-იორკში; მონაწილეობს 39 ქვეყნის 50 საკრედიტო ორგანიზაციაში. დაკავშირებულია კაიზერის (საავტ., ფოლადისა და ალუმინის ქ-ნები), ჰეტის (ნავთობის), „დუგლას ერკრაფტის“ (საავიაციო), ჰერსტის (საგაზეთო, საგამომცემლო), „კალიფორნია ლენდის“ (კაპიტალ. ქვეყნებში ყველაზე დიდი სას.-სამ. სააქციო საზ-ბა, რ-საც 240 ათ. ჰა მარტო ციტრუსების პლანტაციები აქვს) კომპანიებთან. აქტიურად მონაწილეობს აშშ-ის საბანკო სინდიკატების, საექსპორტო-საიმპორტო ბანკისა და *რეკონსტრუქციისა და განვითარების საერთაშორისო ბანკის* უცხოური სესხების გავრცელებაში.

**ამერიკის ინდიელთა ენები,** იხ. *ინდიელთა ენები.*

**ამერიკის სახალხო-რევოლუციური ალიანსი,** ა პ რ ა (Alianza Popular Revolucionaria Americana), პერუს წვრილბურჟ. ეროვნ.-რეფორმისტული პარტია. შეიქმნა მექსიკაში 1924 *აია დე ლა ტორეს* ხელმძღვანელობით. 1927-მდე იბრძოდა ლათ. ამერ. ერთიანობის, მიწის ნაციონალიზაციის, პანამის არხის ინტერნაციონალიზაციის, მსოფლიოს ჩაგრულ ხალხებთან სოლიდარობისათვის. 1927 ალიანსიდან გავიდნენ მემარცხენე მოღვაწეები *მარიატეგის* ხელმძღვანელობით და შექმნეს პერუს კომუნისტური პარტია (1928). აპრა გადაიქცა ემიგრანტების წვრილბურჟ. ანტიკომუნისტურ კონსპირაციულ პარტიად. 1931-იდან ლეგალური პარტია გახდა (1945-იდან ეწოდა სახალხო პარტია). აპრამ უარყო ანტიიმპერიალ. გზა. პარტიის ლიდერმა აია დე ლა ტორემ განაცხადა, რომ ამერ. კაპიტალი ხელს უწყობს ლათ. ამერ. ეკონ. განვითარებას. აპრამ თავისი პროგრამით აღიარა, რომ სოც. სამართლიანობის მიღწევა შესაძლებელია კლასობრივი თანამშრომლობის გზით. აპრა იბრძვის პერუს კომუნისტური პარტიისა და რევ. კუბის წინააღმდეგ. მასთან არსებობს ახალგაზრდული ორგანიზაცია „აპრისტული ახალგაზრდობა“. ბეჭდვითი ორგანოა გაზეთი „ტრიბუნა“ („La tribuna“).

**ამერიკის სახელმწიფოთა ორგანიზაცია** (The Organisation of American States), რეგიონული ორგანიზაცია, რ-იც შეიქმნა 1948, ამერ. სახელმწიფოთა IX საერთაშ. კონფერენციაზე ბოგოტაში, 1890-იდან არსებული ამერ. რესპუბლიკათა კავშირის რეორგანიზაციის შედეგად. ა. ს. ო-ის წევრებია: აშშ, არგენტინა, ბარბადოსი, ბოლივია, ბრაზილია, გვატემალა, დომინიკელთა რესპ., ეკვადორი, ვენესუელა, იამაიკა, კოლუმბია, კოსტა-რიკა, მექსიკა, ნიკარაგუა, პანამა, პარაგვაი, პერუ, სალვადორი, ტრინიდადი და ტობაგო, ურუგვაი, ჩილე, ჰაიტი, ჰონდურასი. მთავარი ორგანოებია: გენ. ასამბლეა, საგარეო საქმეთა მინისტრების საკონსულტაციო თათბირი, მუდმივი საბჭო, ეკონ. და სოც. საბჭო, განათლების, მეცნ. და კულტურის საბჭო, იურიდ. კომიტეტი, ადამიანის უფლებათა კომისია, გენერალური სამდივნო. ა. ს. ო-ის მუდმივმოქმედი ორგანოები ვაშინგტონშია. ა. ს. ო. იწვევს სპეციალიზებულ კონფერენციებს ეკონომიკის, ჯანდაცვის, განათლების და სხვ. საკითხებზე. მის სისტემაში შედის სხვადასხვა სპეციალიზებული დაწესებულება.

თანახმად ორგანიზაციის წესდებისა და რიო-დე-ჟანეიროს 1947 პაქტისა კოლექტიური თავდაცვის შესახებ, ა. ს. ო-ის მიზნები და პრინციპებია: ამერ. კონტინენტზე მშვიდობისა და სამართლიანობის განმტკიცება, წევრ სახელმწიფოთა შორის დავის მშვიდობიანი გადაწყვეტა, მათი სუვერენიტეტის, ტერიტ. მთლიანობისა და დამოუკიდებლობის დაცვა, აგრეთვე ეკონ., სოც. და კულტ. განვითარებისათვის ხელის შეწყობა. წესდებაში გვხვდება ისეთი ელასტიკური ფორმულირებანი, რ-ებიც შესაძლებლობას უქმნიან უფრო გავლენიან სახელმწიფოს გამოიყენოს ორგანიზაცია ლათ. ამერიკაში თავისი პოლიტ. და ეკონ. ექსპანსიის განსამტკიცებლად. წესდების თანახმად, ორგანიზაციის წევრებმა უნდა შეასრულონ „კონტინენტური სოლიდარობის“ და „კოლექტიური თავდაცვის“ ვალდებულებანი არა მარტო აგრესიის შემთხვევაში, არამედ მაშინაც, თუ „კონტინენტგარეშე კონფლიქტი“ ან „სხვა რაიმე ფაქტი თუ სიტუაცია“ საფრთხეს შეუქმნის მშვიდობას ამერიკაში. ამან საბაბი მისცა აშშ-ს გამოეყენებინა ა. ს. ო. აგრესიული პოლიტიკის განსახორციელებლად კუბის წინააღმდეგ (რის შედეგიც იყო კუბის გარიცხვა ა. ს. ო-იდან 1962), იმპერიალ. ინტერვენციისათვის გვატემალაში (1954), პანამაში (1964), დომინიკელთა რესპუბლიკაში (1965). ლათ. ამერ. სახელმწიფოები სულ უფრო მეტ წინააღმდეგობას უწევენ აშშ-ის მიერ ა. ს. ო-ის გამოყენებას იმპერიალ. პოლიტიკის იარაღად და ცდილობენ აქციონ ის თანასწორუფლებიანი და ურთიერთხელსაყრელი თანამშრომლობის ორგანიზაციად. *გ. ჟვანია.*

**ამერიკის შეერთებული შტატები (ა შ შ)** (United States of America, USA).

### I. ზოგადი ცნობები

აშშ—სახელმწიფო ჩრდ. ამერიკაში. მისი ტერიტ. შედგება 3 განცალკევებული ნაწილისაგან: 1. ს ა კ უ თ რ ი ვ ა შ შ (ფართ. 7, 8 მლნ. $კმ^2$), დას-ით ესაზღვრება წყნარი, აღმ-ით—ატლანტის ოკეანეები, ჩრდ-ით — კანადა, სამხრ-ით — მექსიკა; 2. ა ლ ა ს კ ა (1,5 მლნ. $კმ^2$), აღმ-ით ესაზღვრება კანადა, სამხრ-ით—წყნარი ოკ., ჩრდ-ით — ჩრდ. ყინულოვანი ოკ., სსრკ-იდან გამოყოფილია ბერინგის სრუტით; 3. ჰ ა ვ ა ი ს კ უ ნ ძ უ ლ ე ბ ი (16,7 ათ. $კმ^2$)—წყნარ ოკ-ში. აშშ-ის ფართ. 9,4 მლნ. $კმ^2$. მოსახლ. 211,7 მლნ. კაცი (1974). დედაქალაქი — ვაშინგტონი.

ოფიც. ენა — ინგლისური. ეროვნ. დღესასწაულია 4 ივლ. — დამოუკიდებლობის დღე (1776). ფულის ერთეული — დოლარი. სსრ კავშირის სახელმწ. ბანკის კურსით (1974 დეკ.) 100 ამერ. დოლ. = 74,50 მან.

ადმინისტრაციულად აშშ იყოფა 50 შტატად (შტ-ები იყოფა 3141 საგრაფოდ) და 1 ფედერალურ (დედაქალაქის) ოლქად — კოლუმბია (იხ. ცხრ. 1).

ისტორიულად მიღებულია აშშ-ის 3 მთავარ რ-ნად (ჩრდილოეთი, სამხრეთი, დასავლეთი) დაყოფა. სტატისტ. პუბლიკაციებში ფართოდ იხმარება ქვეყნის 9 რ-ნად დაყოფა (ახალი ინგლისი, შუა-ატლანტური შტ-ები, ჩრდ.-აღმ. ცენტრი, ჩრდ.-დას. ცენტრი, სამხრ.-ატლანტური შტ-ები, სამხრ.-აღმ. ცენტრი, სამხრ.-დას. ცენტრი, მთიანი შტ-ები, წყნაროკეანური შტ-ები).

აშშ-ის სამფლობელოებია: ვესტინდოეთში — *პუერტო-რიკო* (ფართ. 8,9 ათ. $კმ^2$. მოსახლ. 2,84 მლნ. კაცი, 1972) — 1952 კონსტიტუციით „ნებაყოფლობით შეერთებული სახელმწიფო“ და *ვირჯინის კუნძულების* ნაწილი (ფართ. 344 $კმ^2$. მოსახლ. 65 ათ. კაცი, 1971); წყნარ ოკ-ში — აღმ. სამოა (ფართ. 197 $კმ^2$, მოსახლ. 28 ათ. კაცი, 1973), კ. *გუამი* (ფართ. 533,5 $კმ^2$), *კაროლინის, მარშალის* და *მარიანის კუნძულები* (დაახლ. 1400 კუნძული; ფართ. 1,8 ათ. $კმ^2$. მოსახლ. 115 ათ. კაცი, 1972) — აშშ-ის მმართველობაში მყოფი გაეროს სამეურვეო ტერიტ.; *პანამის არხის ზონა* (ფართ. 1,4 ათ. $კმ^2$. მოსახლ. 45 ათ. კაცი, 1971); პატარა კუნძულები წყნარ ოკეანესა და კარიბის ზღვაში.

### II. სახელმწიფო წესწყობილება

აშშ ფედერაციული რესპუბლიკაა, მოქმედებს 1787 წ. კონსტიტუცია, რ-შიც შეტანილია 26 შესწორება. უმაღლესი საკანონმდებლო ორგანოა კონგრესი. იგი შედგება სენატისაგან (100 სენატორი, თითოეული შტ. ირჩევს 2 სენატორს 6 წლით, 2 წელიწადში ერთხელ სენატორთა მესამედს გადაირჩევენ) და წარმომადგენელთა პალატისაგან (435 წევრი, ირჩევენ 2 წლით). საერთო კომპეტენციის საკითხთა გადაწყვეტისას (ფედერალური გადასახადები, შეიარაღებული ძალები, საგარეო ვაჭრობა, ომის გამოცხადება და სხვ.) ორივე პალატა თანასწორუფლებიანია. კონგრესის მიერ მიღებული კანონი საჭიროებს პრეზიდენტის დასტურს. როცა პრეზიდენტი არაა თანახმა, იგი ვეტოს ადებს კანონს, მაგრამ, თუ კონგრესი ხელმეორედ მიიღებს მას ხმათა 2/3-ით, მა-



თავისუფლების ქანდაკება ნიუ-იორკში. მოქანდაკე ვ. ბ ა რ ტ ო ლ დ ი. არქიტექტორი რ. მ. პ ა ნ ტ ი. 1886.

ც ხ რ. 1. — ა დ მ ი ნ ი ს ტ რ ა ც ი უ ლ ი დ ა ყ ო ფ ა

| რაიონები და შტატები | ფართობი (ათ. $კმ^2$) | მოსახლეობა (ათ. კაცი, 1970)[1] | ადმ. ცენტრი |
|---|---|---|---|
| 1. ახალი ინგლისი | 172,6 | 11678,4 | |
| მენი (Maine) | 86,0 | 977,3 | ოგასტა (Augusta) |
| ნიუ-ჰემპშირი (New Hampshire) | 24,1 | 722,8 | კონკორდი (Concord) |
| ვერმონტი (Vermont) | 24,9 | 437,7 | მონტპილიერი (Montpelier) |
| მასაჩუსეტსი (Massachusetts) | 21,5 | 5630,2 | ბოსტონი (Boston) |
| როდ-აილენდი (Rhode Island) | 3,2 | 922,5 | პროვიდენსი (Providence) |
| კონექტიკუტი (Connecticut) | 12,9 | 2987,0 | ჰარტფორდი (Hartford) |
| 2. შუა-ატლანტური შტატები | 266,1 | 36734,3 | |
| ნიუ-იორკი (New York) | 128,4 | 19779,7 | ოლბანი (Albany) |
| ნიუ-ჯერსი (New Jersey) | 20,3 | 7085,0 | ტრენტონი (Trenton) |
| პენსილვანია (Pennsylvania) | 117,4 | 11669,6 | ჰარისბურგი (Harrisburg) |
| 3. ჩრდილო-აღმოსავლეთი ცენტრი | 643,1 | 39803,3 | |
| ოჰაიო (Ohio) | 106,7 | 10542,0 | კოლუმბუსი (Columbus) |
| ინდიანა (Indiana) | 94,1 | 5143,4 | ინდიანაპოლისი (Indianapolis) |
| ილინოისი (Illinois) | 146,1 | 10977,9 | სპრინგფილდი (Springfield) |
| მიჩიგანი (Michigan) | 150,8 | 8778,2 | ლანსინგი (Lansing) |
| ვისკონსინი (Wisconsin) | 145,4 | 4366,8 | მედისონი (Madison) |

| 1 | 2 | 3 | 4 |
|---|---|---|---|
| 4. ჩრდილო-დასავლეთი ცენტრი | 1339,7 | 16156,4 | |
| მინესოტა (Minnesota) | 217,8 | 3768,0 | სენტ-პოლი (Saint Paul) |
| აიოვა (Iowa) | 145,8 | 2789,9 | დე-მოინი (Des Moines) |
| მისური (Missouri) | 180,4 | 4636,2 | ჯეფერსონ-სიტი (Jefferson City) |
| ჩრდილო დაკოტა (North Dakota) | 183,1 | 610,6 | ბისმარკი (Bismarck) |
| სამხრეთი დაკოტა (South Dakota) | 199,5 | 661,4 | პირი (Pierre) |
| ნებრასკა (Nebraska) | 200,0 | 1468,1 | ლინკოლნი (Lincoln) |
| კანზასი (Kansas) | 213,1 | 2222,2 | ტოპიკა (Topeka) |
| 5. სამხრეთ-ატლანტური შტატები | 722,4 | 30056,9 | |
| დელავერი (Delaware) | 5,3 | 543,0 | დოვერი (Dover) |
| მერილენდი (Maryland) | 27,4 | 3874,6 | ანაპოლისი (Annapolis) |
| კოლუმბიის ოლქი (District of Columbia) | 0,2 | 801,0[2] | ვაშინგტონი (Washington) |
| ვირჯინია (Virginia) | 105,7 | 4543,2 | რიჩმონდი (Richmond) |
| დასავლეთი ვირჯინია (West Virginia) | 62,6 | 1701,9 | ჩარლსტონი (Charleston) |
| ჩრდილო კაროლინა (North Carolina) | 136,5 | 4961,8 | როლი (Raleigh) |
| სამხრეთი კაროლინა (South Carolina) | 80,4 | 2522,9 | კოლუმბია (Columbia) |
| ჯორჯია (Georgia) | 152,6 | 4492,0 | ატლანტა (Atlanta) |
| ფლორიდა (Florida) | 151,7 | 6671,2 | ტალაჰასი (Tallahassee) |
| 6. სამხრეთ-აღმოსავლეთი ცენტრი | 471,3 | 12513,2 | |
| კენტუკი (Kentucky) | 104,6 | 3160,6 | ფრანკფორტი (Frankfort) |
| ტენესი (Tennessee) | 109,4 | 3838,8 | ნაშვილი (Nashville) |
| ალაბამა (Alabama) | 133,7 | 3373,0 | მონტგომერი (Montgomery) |
| მისისიპი (Mississippi) | 123,6 | 2158,9 | ჯექსონი (Jeckson) |
| 7. სამხრეთ-დასავლეთი ცენტრი | 1136,4 | 18938,0 | |
| არკანზასი (Arkansas) | 137,5 | 1886,2 | ლიტლ-როკი (Little Rock) |
| ლუიზიანა (Louisiana) | 125,7 | 3564,3 | ბატონ-რუჟი (Baton Rouge) |
| ოკლაჰომა (Oklahoma) | 181,1 | 2498,4 | ოკლაჰომა-სიტი (Oklahoma City) |
| ტეხასი (Texas) | 692,1 | 10989,1 | ოსტინი (Austin) |
| 8. მთიანი შტატები | 2237,3 | 8183,9 | |
| მონტანა (Montana) | 381,1 | 682,1 | ჰელინა (Helena) |
| აიდაჰო (Idaho) | 216,4 | 698,3 | ბოისე (Boise) |
| ვაიომინგი (Wyoming) | 253,6 | 328,6 | შაიენი (Cheyenne) |
| კოლორადო (Colorado) | 269,9 | 2178,2 | დენვერი (Denver) |
| ნიუ-მექსიკო (New Mexico) | 315,1 | 998,3 | სანტა-ფე (Santa Fe) |
| არიზონა (Arizona) | 295,0 | 1752,1 | ფინიქსი (Phoenix) |
| იუტა (Utah) | 219,9 | 1060,6 | სოლტ-ლეიკ-სიტი (Salt Lake City) |
| ნევადა (Nevada) | 286,3 | 481,9 | კარსონ-სიტი (Carson City) |
| 9. წყნაროკეანური შტატები | 2374,3 | 26167,7 | |
| ვაშინგტონი (Washington) | 176,6 | 3352,9 | ოლიმპია (Olympia) |
| ორეგონი (Oregon) | 251,2 | 2056,2 | სეილემი (Salem) |
| კალიფორნია (California) | 411,0 | 19715,5 | საკრამენტო (Sacramento) |
| ალასკა (Alaska) | 1518.8 | 294,6 | ჯუნო (Juneau) |
| ჰავაი (Hawaii) | 16,7 | 748,6 | ჰონოლულუ (Honolulu) |

[1] წინასწარი გამოანგარიშება. [2] შეფასება.

შინ პრეზიდენტმა უნდა დაამტკიცოს იგი. პალატებს თავ-თავისი ფუნქციებიც აქვთ. სენატი, მაგ., ახდენს საერთაშ. ხელშეკრულებათა რატიფიკაციას, ამტკიცებს ფედერ. თანამდებობებზე დანიშვნას და სხვ. წარმომადგენელთა პალატა განიხილავს ბიუჯეტს და ა. შ.

სახელმწიფოს და მთავრობის მეთაურია პრეზიდენტი, რ-საც ირჩევენ 4 წლით, ყოველი ნაკიანი წელიწადის ნოემბერში პირველი ორშაბათის მომდევნო სამშაბათს. პრეზიდენტობის კანდიდატი უნდა იყოს აშშ-ის მოქალაქედ დაბადებული, არანაკლებ 35 წლისა და აშშ-ში ცხოვრობდეს სულ მცირე 14 წლის განმავლობაში. პრეზიდენტთან ერთად ირჩევენ ვიცე-პრეზიდენტს. მათი არჩევნები ორსაფეხურიანია. პრეზიდენტის ხელშია მთელი აღმასრ. ხელისუფლება: იგი ნიშნავს (სენატის თანხმობით) მთავრობას, რ-იც შედგება მდივნებისაგან (მინისტრებისაგან), არის შეიარაღებულ ძალთა მთავარსარდალი და ეროვნ. უსაფრთხოების საბჭოს თავ-რე, დებს საერთაშ. შეთანხმებებს, ნიშნავს დიპლ. წარმომადგენლებს და სხვ.

თითოეულ შტატს აქვს თავისი კონსტიტუცია და საკანონმდებლო ორგანო (ლეგისლატურა), რ-იც შედგება წარმომადგენელთა პალატისა და სენატისაგან (გამონაკლისია ნებრასკის შტ., სადაც ერთპალატიანი ლეგისლატურაა). შტატს არა აქვს ფედერაციიდან გასვლის უფლება. მისი კანონები არ უნდა ეწინააღმდეგებოდეს ფედერ. კანონებს. შტატის აღმასრ. ხელისუფლებას ახორციელებს მოსახლ. მიერ არჩეული გუბერნატორი. შტატის ადმ.-ტერიტ. დაყოფა და ადგილ. თვითმმართველობის სისტემის დაწესება ლეგისლატურის კომპენტენციაა. შტატი იყოფა საგრაფოებად. საგრაფოს თვითმმართველობა ეკისრება საგრაფოს საბჭოს. ჩრდ. შტ-ებში საგრაფო იყოფა ტაუნებად. შტატის ცალკე ადმ. ერთეულია ქალაქი, რ-ის თვითმმართველია მერი და საბჭო.

სასამართლო სისტემა მოიცავს შტატის სასამართლოებს (საშტატო და პოლიც. სასამართლოები, საოლქო სასამართლოები და შტატის უზენაესი სასამართლო — სააპელაციო ინსტანცია და *კონსტიტუციური ზედამხედველობის* ორგანო), ფედერ. სასამართლოებს (ფედერ. საოლქო სასამართლოები, რ-ებიც I ინსტანციაა მნიშვნელოვან საქმეთა გასარჩევად, და ფედერ. სააპელაციო სასამართლოები) და აშშ-ის უზენაეს სასამართლოს, რ-იც არის უმაღლესი სააპელაციო ინსტაწცია და კონსტ. ზედამხედველობის ორგანო. იგი შედგება 9 წევრისაგან, რ-ებსაც უვადოდ ნიშნავს პრეზიდენტი სენატის თანხმობით.

აქტიური საარჩევნო უფლება ენიჭება 18 წლის მოქალაქეს. წარმომადგენელთა პალატაში ასარჩევი კანდიდატი უნდა იყოს სულ მცირე 25 წლისა, სენატში — 30 წლისა. საარჩევნო უფლება იზღუდება შტატებში დაწესებული ცენზებით (ბინადრობის, განათლებისა და სხვ.). მიუხედავად აშშ-ის კონსტ. XV შესწორებისა, რ-მაც საყოველთაო საარჩევნო უფლება გამოაცხადა, სამხრ. შტატებში, რასობრივი დისკრიმინაციის გამო, ზანგების დიდი უმრავლესობა ვერ სარგებლობს საარჩევნო უფლებით.

სახელმწ. გერბი და სახელმწ. დროშა — იხ. ფერადი ჩანართი სტ-ებთან *სახელმწიფო გერბი, სახელმწიფო დროშა.*

## III. ბუნება

რ ე ლ ი ე ფ ი. აშშ-ის აღმ. ნაწილი უკავია ვაკეებსა და დაბალ მთებს; ატლანტის ოკ. გასწვრივ გადაჭიმულია ატლანტისპირა დაბლობი, რ-ის დას-ით აღმართულია აპალაჩის მთები (მაქს. სიმაღლე 2037 *მ*). მას დას-ით ლავრენტის ზეგანი ენაცვლება. შიგა ნაწილშა განლაგებულია ცენტრალური ვაკეები (სიმაღლე 200—500 *მ*) და დიდი ვაკეები (500—1600 *მ*); სამხრ-ით მდებარეობს მექსიკისპირა დაბლობი (150 *მ*-მდე). აშშ-ის დას. ნაწილში აღმართულია კორდილიერები, რ-ის აღმ. ნაწილი უკავია კლდოვან მთებს (მაქს. სიმაღლე 4400 *მ*), მის დას-ით 1000—2000 *მ* სიმაღლის კოლუმბიისა და კოლორადოს პლატოებია და ე. წ. დიდი აუზის მთიანეთი. ამ უკანასკნელის ფარგლებშია გაუდინარი ღრმული — სიკვდილის ველი (—85 *მ*). კორდილიერების დას. ზოლი უჭირავს კასკადოვან მთებს და სიერა-ნევადას, წყნარი ოკ. ნაპირის გაყოლებით კი გადაჭიმულია სანაპირო ქედი. მთათაშუა არეებში უილამეტის, კალიფორნიისა და ქვემო კალიფორნიის ვრცელი ველებია. ალასკის უმეტესი ნაწილი უკავია ბრუქსის, ალეუტის, წმინდა ილიას და ალასკის ქედებს. ამ უკანასკნელზეა ჩრდ. ამერ. უმაღლესი მწვ. მაკკინლი (6193 *მ*). ბრუქსის ქედის სამხრ-ით მდებარეობს იუკონის პლატო.

გ ე ო ლ ო გ ი უ რ ი   ა გ ე ბ უ ლ ე ბ ა   დ ა   ს ა ს ა რ გ ე ბ ლ ო   წ ი ა ღ ი ს ე უ ლ ი. აშშ-ის ტერიტ. ნახევარზე მეტი, მისი შიგა და ჩრდ. რ-ნები, უკავია ჩრდ. ამერ. ბაქანს. ქვეყნის სამხრ.-აღმ. და აღმ. ნაწილი აგებულია პალეოზოური ასაკის დანალექი და კრისტ. ქანებით, რ-ებიც ატლანტის ოკ. ნაპირთან დაფარულია უფრო ახალგაზრდა ნალექებით. აშშ-ის დას. ნაწილი კორდილიერების გეოსინკლინურ ძლიერ დისლოცირებულ წარმონაქმნებს უჭირავს. ამ გეოსინკლინის შუა და ნაწილობრივ დას. ნაწილში ნევადური დანაოჭების დროს წარმოქმნილი სტრუქტურებია. კლდოვან მთებსა და კოლორადოს პლატოს ქმნის ლარამული ასაკის, ხოლო წყნარი ოკ. ზღვისპირა ზოლს — ალპ. ასაკის ნაოჭა სტრუქტურები. კამბრიულისწინა ასაკის ქანები მდიდარია რკინის მადნით, ბაქნის გარემომცველი დანალექი ქანები — ნახშირით, ნავთობით, ბუნებრივი აირით, ტყვიითა და თუთიით. პალეოზოურ ნაოჭა სტრუქტურებთან დაკავშირებულია ანტრაციტისა და რკინის, მექსიკის ყურის ტექტონ. როფთან — ნავთობისა და ბუნებრივი აირის, კორდილიერების ნაოჭა სტრუქტურებთან — სპილენძის, თუთიის, ტყვიის, ოქროსა და ურანის საბადოები.

ჰ ა ვ ა. აშშ-ის ტერიტ. დიდი ნაწილი ზომიერ და სუბტროპ. ჰავის სარტყელშია მოქცეული, ალასკა — სუბარქტიკულ, ხოლო სამხრ. ფლორიდა — ტროპ. სარტყელში. საკუთრივ აშშ-ის ცენტრ. და აღმ. რ-ნებში ამინდი არამდგრადია, რადგან აქ ხშირად იჭრება ცივი ჰაერი არქტიკიდან, თბილი — მექსიკის ყურიდან. ალასკის უმეტეს ნაწილში ზამთრობით ულრუბლო, ყინვიანი ამინდია, მის სამხრ. რ-ნებში და საკუთრივ აშშ-ის დას. ნაწილში თბილი ჰავა და უხვი ნალექებია. იანვ. საშ. ტემპ-რა ფორტ-იუკონში —30°C, დულუთში — 13,3°C, ჩიკაგოში —3,7°C, ნიუ-იორკში —0,8°C, ვაშინგტონში 0,7°C, ახალ ორლეანში 12°C. აბსოლ. მინიმუმი (—64°C) აღნიშნულია იუკონის პლატოზე. ზაფხულში საკუთრივ აშშ-ის ცენტრ. და აღმ. ნაწილზე ვრცელდება მექსიკის ყურიდან შემოსული თბილი ნოტიო ჰაერი, კორდილიერების შიგა პლატოებზე მშრალი, ძალზე ცხელი, ხოლო წყნარი ოკ. სანაპირო ზოლში შედარებით გრილი და მშრალი ამინდები იცის. ალასკაში წყნარი ოკიდან შემოსული ჰაერის გავლენით ღრუბლიანი, გრილი ამინდი იცის, მის შიგა რ-ნებში — ულრუბლო და მშრალი. ივლ. საშ. ტემპ-რა ფერბენქსში 15°C, სან-ფრანცისკოში 14°C, ნიუ-იორკში 23°C, იუმაში 32°C. აბსოლ. მაქსიმუმი (56,7°C, ყველაზე მაღალი ტემპ-რა დას. ნახევარსფეროში) აღნიშნულია სიკვდილის ველზე. ნალექები დიდი რაოდენობით (3000—4000 *მმ* წელიწადში, ცალკეულ რ-ნებში 6000 *მმ*-მდე) მოდის ალასკის სამხრ.-აღმ. და ვაშინგტონის შტ. დას. ნაწილში. ნალექების მინიმუმი (100 *მმ*-ზე ნაკლები) აღინიშნება კორდილიერების შიგა ზეგნებსა და პლატოებზე.

შ ი გ ა   წ ყ ლ ე ბ ი. მდინარეთა უმეტესი ნაწილი ატლანტის ოკ. აუზს ეკუთვნის; ბევრი მათგანი (მისისიპი, მისური, ოჰაიო, ჰუდსონი და სხვ.) სანაოსნოა. ზოგ

მათგანს, განსაკუთრებით მისისიპის მარჯვ. შენაკადებს, იყენებენ სარწყავად. მდ. ტენესიზე (ოჰაიოს სისტემა) აგებულია ჰესების კასკადი. კორდილიერების მდინარეთა დიდი ნაწილი წყნარი ოკ. აუზს ეკუთვნის. მათგან აღსანიშნავია მდ-ები კოლორადო და კოლუმბია. აშშ-ის ტბებს შორის სიდიდითა და სამეურნეო მნიშვნელობით გამოირჩევა მყინვარულ-ტექტონ. წარმოშობის დიდი ტბები.

ნ ი ა დ ა გ ე ბ ი. ნიადაგის მთავარი სახეებია: ტყის ზონაში — კორდიან-ეწერი და ტყის ყომრალი; ნოტიო სუბტროპიკებში — წითელმიწა და ყვითელმიწა; პრერიებში — შავმიწისებრი; მშრალ სტეპებში — წაბლა; ბუჩქნარებისა და დაბალტანიანი ტყეების გავრცელების ადგილებში — მთის ყავისფერი და რუხ-ყავისფერი. ალასკაში ჭარბობს მთა-ტუნდრის, ტუნდრისა და კორდიან-ლებიანი ნიადაგები.

მ ც ე ნ ა რ ე უ ლ ი ს ა ფ ა რ ი. ევროპელთა გამოჩენამდე აშშ-ის ტერიტ. თითქმის ნახევარი ეკავა ტყეს, რ-ითაც დაფარული იყო ქვეყნის მთელი აღმ. ნაწილი და კორდილიერების კალთები; შიგა ვაკეები ეჭირა სტეპს. ამჟამად ტყის 1/3-ზე მეტი გაჩეხილია, სტეპი კი გადახნული. ქვეყნის ჩრდ.-აღმ. ნაწილსა და ტბებისპირეთში წიწვიან-ფართოფოთლიანი ტყეებია (ფიჭვი, შავი, თეთრი და წითელი ნაძვი, ნეკერჩხალი და სხვ.), რ-თაც სამხრ-ით ფართოფოთლიანი ტყეები (მუხა, ნეკერჩხალი, ლირიოდენდრონი, თუთუბო) ცვლის. ასეთივე ტყეებია შემორჩენილი აპალაჩებში ზ. დ. 800 *მ*-მდე, უფრო ზემოთ შერეული და წიწვიანი ტყეებია. მისისიპის დას-ით მდებარე ცენტრალური ვაკეები ადრე დაფარული იყო ხშირი მაღალბალახოვანი მცენარეულობით — პრერიებით. ამ ტერიტ. დიდი ნაწილი ამჟამად გამოყენებულია მიწათმოქმედებისათვის. დ. გ. 100° დას-ით სტეპებია, რ-ებიც უმთავრესად საძოვრებადაა გამოყენებული. სტეპის მცენარეულობაა კოლუმბიის პლატოზე, კალიფორნიის ველზე და კოლორადოს პლატოზე, ხოლო დიდი აუზის უმეტესი ნაწილი უდაბნოსა და ნახევარუდაბნოს უჭირავს. კორდილიერების კალთებზე წიწვიანი ტყეები ჭარბობს. კალიფორნიაში გავრცელებულია სეკვოიის ორი სახეობა. მ. შ. გიგანტური მამონტის ხე. ალასკის დიდი ნაწილი ტუნდრას და წიწვიან ტყეს უჭირავს.

ც ხ ო ვ ე ლ თ ა ს ა მ ყ ა რ ო. დამახასიათებელია როგორც ევრაზიაში, ისე ცენტრ. და სამხრ. ამერიკაში გავრცელებული ცხოველთა სახეობები. ადრე შერეულ ტყეებში ბინადრობდა (ახლა თითქმის სრულიად განადგურებული) ირემი ვაპიტი, რუხი დათვი, ფოცხვერი და სხვ. აპალაჩის ფართოფოთლიან ტყეებში გვხვდება ვირჯინიული ირემი, წითელი ფოცხვერი, დიდი ბურუნდუკი და სხვ., აშშ-ის სამხრ.-აღმ. ნაწილში კი — ალიგატორი, ჩანთოსანი ვირთაგვა, ფრინველებიდან — ფლამინგო, ვარხვი, კოლიბრი. სტეპებში შემორჩენილია ბიზონი (მხოლოდ ნაკრძალებში), რქაფიწალა ანტილოპა, კოიოტი, პრერიების მელა. ნახევარუდაბნოებსა და უდაბნოებში დიდი რაოდენობითაა მღრღნელები და ქვეწარმავლები. კორდილიერებში გვხვდება თოვლა თხა, სქელრქება ცხვარი, დათვი გრიზლი; სამხრეთში—იაგუარი და სხვ.ალასკაზე ბინადრობს ტაიგისა და ტუნდრის ცხოველები (მ. შ. ირემი კარიბუ), ალეუტის კ-ებზე— ზღვის წავი და სელაპი.

*ლიტ*.: Б о л и А., Северная Америка, пер. с франц., М., 1948; Б у з о в к и н Б. А., Климат Соединённых Штатов Америки, Л., 1960; И р д л и А., Структурная геология Северной Америки, пер. с англ., М., 1954; A t w o o d W. W., The physiographic provinces of North America, Boston, [1940]; M i l l e r G., P a r k i n s A., Geography of North America, 3 ed., N. Y.—L., 1954.

## IV. მოსახლეობა

მოსახლ. რაოდენობით აშშ მეოთხე ადგილზეა მსოფლიოში (ჩინ. სახ. რესპუბლიკის, ინდოეთისა და სსრკ-ის შემდეგ).

აშშ-ის მოსახლ. ძირითად ბირთვს შეადგენენ *ამერიკელები* (200 მლნ-ზე მეტი), მ. შ. 23 მლნ-ზე მეტი ზანგი და მულატია, 5,9 მლნ. — ებრაელი, 5 მლნ.— მექსიკელი. ცხოვრობენ აგრეთვე ჩინელები, იაპონელები და სხვ. მოსახლ. ფორმირებაში დიდი როლი შეასრულა იმიგრაციამ, რ-იც XVII ს-ში დაიწყო. თავდაპირველად ინგლისელები, ირლანდიელები, ფრანგები და ჰოლანდიელები გადასახლდნენ. XIX ს. II ნახ-იდან ძირითადი მასა მიედინებოდა ირლ., გერმ. და სკანდ. ქვეყნებიდან; 80-იან წწ-ში — იტალიიდან, ავსტრია-უნგრეთიდან, რუსეთიდან და სამხრ. და აღმ. ევროპის სხვა ქვეყნებიდან. 1820—1972 აშშ-ში 47 მლნ. იმიგრანტი ჩავიდა. მოსახლ. უმრავლესობა, მ. შ. ზანგებიც, ლაპარაკობს ინგლ. ენაზე.

აბორიგენი მოსახლეობა, *ინდიელები*, კოლონიზაციამდე 1 მლნ-ზე მეტ კაცს შეადგენდა. კოლონიზაციის პერიოდში ნახევარზე მეტი განადგურდა. ამჟამად აშშ-ის ტერიტორიაზე 0,8 მლნ. ინდიელია, აქედან დიდი ნაწილი რეზერვაციებში ცხოვრობს. ინდიელები ინარჩუნებენ ძვ. სოც. ინ-ტების გადმონაშთებს, ყოფის ელემენტებსა და ენას.

ზანგები XVII—XIX სს-ში აფრიკიდან შემოყვანილი მონების შთამომავალნი არიან. მიუხედავად ძლიერი ასიმილაციისა, მათ მეტ-ნაკლებად შეინარჩუნეს თავისი ტრადიციები და ყოფითი თავისებურებანი. უფრო მაღალი ბუნებრივი მატების შედეგად მათი ხვ. წ. აშშ-ის მოსახლეობაში იზრდება და 1970 წ. 11,2% შეადგინა. II მსოფლიო ომამდე ზანგების 3/4 ცხოვრობდა სამხრეთში (უმთავრესად სოფლად). ამჟამად ზანგების 2/3 დიდ ქ-ებში ცხოვრობს. ზანგები, აგრეთვე ინდიელები, მექსიკელები, პუერტორიკელები განიცდიან რასობრივ დისკრიმინაციას და ცხოვრობენ ეკონ. და კულტ. უთანასწორობისა და მზარდი ექსპლუატაციის პირობებში. აშშ-ის მორწმუნე მოსახლ. დიდი ნაწილი სხვადასხვა პროტესტანტულ ეკლესიასა და სექტას ეკუთვნის. ნაწილი (ძირითადად იტალ., ირლ., პოლ. წარმოშობის ამერიკელები, მექსიკელები, ინდიელები) კათოლიკეა. არიან მართლმადიდებლები და იუდაისტებიც (ძირითადად ებრაელები და ზანგების ნაწილი).

მოსახლ. მატებამ 1960 — 70 წწ. შეადგინა 23,9 მლნ. კაცი ანუ 13,3% (1950—60 წწ. — 28 მლნ., ანუ 18,5%), ამასთან, ქალაქის მოსახლ. გაიზარდა 24 მლნ-ით (მიაღწია 149,3 მლნ. კაცს), ანუ 19,2%-ით, სოფლისა კი თითქმის 0,2 მლნ-ით (0,3%) შემცირდა.

ეკონომიკურად აქტ. მოსახლ.—82 მლნ. კაცი (1970, სამხ. მოსამსახურეების გარდა); აქედან 3,7% დასაქმებულია სოფ. მეურნეობაში, სატყეო მეურნეობასა და თევზჭერაში, 0,8% — სამთომოპოვებით მრეწველობაში, 25,9% — დამუშავებითს მრეწველობაში, 6% — მშენებლობაში, 6,8%— ტრანსპორტსა, კავშირგაბმულობასა და კომუნ. მეურნეობაში, 20% — ვაჭრობაში, 26% — მომსახურების სფეროში, 5,1% — საფინანსო დაწესებულებებში, 5,6%—სახელმწ. აპარატში. კერძო საწარმო-დაწესებულებებში დასაქმებულია 76%, სახელმწ. სამსახურში — 16%, საკუთარ მეურნეობაში — 8% (უმთავრესად ფერმერები და მათი ოჯახის წევრები).

მოსახლ. საშ. სიმჭიდროვე დაახლ. 22 კაცია 1 $კმ^2$-ზე, ალასკის ჩაუთვლელად — 27. აშშ-ის ჩრდ.-აღმ. ეკონომიკურად განვითარებულ შტატებში სიმჭიდროვე 100 კაცზე მეტია 1 $კმ^2$-ზე, ნიუჯერსიში 350-ს აღწევს, მთიან შტატებში 3,5-ს შეადგენს, ალასკაზე — 0,2-ს. მოსახლ. ნახევარზე მეტი ცხოვრობს ჩრდ. შტატებში, მაგრამ მისი წილი მოსახლ. საერთო რაოდენობაში თანდათან მცირდება (1900 შეადგენდა 62,2%-ს, 1960 წ. — 53,7%-ს, 1970 წ. — 51,8%-ს), დასავლეთისა (განსაკუთრებით კალიფორნიაში) და სამხრეთის (განსაკუთრებით ფლორიდაში) შტ-ებისა კი იზრდება, რასაც პირველ ყოვლისა, მოსახლ. შიგა მიგრაცია იწვევს. 1970 მოსახლ. რაოდენობით შტატებს შორის პირველ ადგილზეა კალიფორნია (20 მლნ.,), რ-მაც გაუსწრო ნიუ-იორკის შტატს (18 მლნ.). ინტენსიური ურბანიზაციის გამო დიდი ქალაქების მოსახლ. გაიზარდა, სოფ. მოსახლ. კი შემცირდა. 1970 ფერმების მოსახლ. (10,6 მლნ.) აშშ-ის მთელი მოსახლ. მხოლოდ 5%-ს შეადგენდა, ქალაქის მოსახლ. კი — 73,5%-ს. ცალკეული შტატის მიხედვით ქალაქის მოსახლ. წილი 32,2%-იდან (ვერმონტი) 90,9%-მდეა (კალიფორნია). უმეტესი ნაწილი თავმოყრილია დიდ ქალაქებსა და მათ გარეუბნებში. ე. წ. სტანდარტულ მეტროპოლიტენურ სტატისტ. არეალებში (სადაც შედის ქ-ები 50 ათ-ზე მეტი მცხოვრებით და გარეუბნები) 1960 თავმოყრილი იყო აშშ-ის მთელი მოსახლ. 63%, 1970 კი— 68,6%. განსაკუთრებით სწრაფად იზრდება დიდი ქალაქების გარეუბნების მოსახლეობა. იქმნება საქალაქო აგლომერაციები. ასეთი აგლომერაციების ცენტრ. ქალაქებში მოსახლ. ნელა იზრდება, ზოგან მცირდება კიდეც. 1960—70 წწ. აშშ-ის 243 სტანდარტული მეტროპოლიტენური არეალის საერთო მოსახლ. გაიზარდა 16,6%-ით (აქედან ცენტრ. ქალაქებისა—6,4%-ით, საგარეუბნო ზონებისა—26,8 %-ით), აშშ-ის დანარჩენი ტერიტორიისა კი 6,8%-ით. ყველაზე მეტად დასახლებულ და ურბანიზებულ რ-ნებში მოსაზღვრე აგლომერაციების ერთმანეთთან შეზრდის შედეგად შეიქმნა ფართო ურბანიზებული ზონები („მეგალოპოლისები“), მ. შ. ყველაზე დიდი ზონა გადაჭიმულია თითქმის 1000 *კმ*-ზე ატლანტის ოკ. გასწვრივ, ბოსტონიდან ვაშინგტონამდე (40 მლნ-ზე მეტი მცხ.), მსგავსი ზონები იქმნება დიდი ტბების სანაპიროზე და კალიფორნიაში.

*ლიტ*.: Народы Америки, т. 1, М., 1959.



ნიაგარის ჩანჩქერი.

**ეკონომიკურად აქტიური მოსახლეობა**

(პროცენტობით, 1970)

| | |
|---|---|
| სოფლის მეურნეობა, სატყეო მეურნეობა და თევზჭერა | 3,7 |
| სამთომოპოვებითი მრეწველობა | 0,8 |
| დამუშავებითი მრეწველობა | 25,9 |
| მშენებლობა | 6,0 |
| ტრანსპორტი, კავშირგაბმულობა და კომუნალური მეურნეობა | 6,8 |
| ვაჭრობა | 20,0 |
| მომსახურების სფერო | 26,0 |
| საფინანსო დაწესებულებები | 5,1 |
| სახელმწიფო აპარატი | 5,6 |

XXX

| | |
|---|---|
| კერძო საწარმო-დაწესებულებები | 76 |
| სახელმწიფო სამსახური | 16 |
| საკუთარი მეურნეობა | 8. |

**უდიდესი ქალაქები**

(მლნ. კაცი, 1970, ადმინისტრაციულ საზღვრებში და საგარეუბნო ზონებიანად)

| | | |
|---|---|---|
| ნიუ-იორკი | 7,9 და | 16,2 |
| ჩიკაგო | 3,4 და | 7,6 |
| ლოს-ანჯელესი | 2,8 და | 7,0 |
| ფილადელფია | 1,9 და | 4,8 |
| დეტროიტი | 1,5 და | 4,2 |
| სან-ფრანცისკო | 0,7 და | 3,1 |
| ვაშინგტონი | 0,8 და | 3,0 |



ბაზალტის კლდე «ეშმაკის ციხე» სამხრეთ დაკოტაში.



მდ. კოლორადო. დიდი კანიონი.

## V. ისტორიული ნარკვევი

ევროპელების მიერ ჩრდ. ამერ. კოლონიზაციამდე თანამედროვე აშშ-ის ტერიტ. დასახლებული იყო ინდიელებით და ესკიმოსებით, რ-ებიც პირველყოფილი თემური წყობილების სხვადასხვა საფეხურზე იმყოფებოდნენ.

**კოლონიური პერიოდი (1607—1775).** კოლუმბის მიერ ამერიკის აღმოჩენის (1492) შემდეგ ესპანეთმა, საფრანგეთმა, ინგლისმა, ნიდერლანდმა და შვეციამ დაიწყეს ჩრდ. ამერ. კოლონიზაცია. XVIII ს-ში რუსებმა აღმოაჩინეს ალასკა და დაიწყეს მისი ათვისება. ამავე საუკუნის ბოლოს კალიფორნიაში ესპ. დასახლებები გაჩნდა, ხოლო XIX ს. დასაწყისში — რუს. დასახლებები. ამერიკაში გადმოსახლებულთა ყველაზე დიდი ნაკადი ინგლისიდან მოდიოდა. ინგლისელთა პირველი მუდმივი დასახლებები შეიქმნა 1607 სამხრეთში (ვირჯინის შტატის ტერიტორიაზე) და 1620 ჩრდილოეთში (მასაჩუსეტსის შტატის ტერიტორიაზე). XVIII ს. 60-იან წწ-ში ინგლისელებმა თითქმის მთლიანად დაიპყრეს ჩრდ. ამერ. ტერიტორია. ჩრდ. ამერ. დასახლებას თან სდევდა ინდიელთა მიწების ექსპროპრიაცია და მათი ულმობელი ხოცვა-ჟლეტა. მონობა და მონათვაჭრობა ჩრდ. ამერ. კოლონიების სოც.-ეკონ. განვითარების დამახასიათებელი თავისებურება იყო. მონების ძირითად მასას შეადგენდნენ ზანგები, რ-ებიც XVII ს. დასაწყისიდან პლანტატორებს იძულებით მიჰყავდათ აფრიკიდან. კაპიტალიზმის განვითარებასთან ერთად ყალიბდებოდა ჩრდ. ამერიკული ერი. იზრდებოდა წინააღმდეგობა კოლონიებსა და მეტროპოლიას შორის.

**ბურჟუაზიული რევოლუცია და დამოუკიდებელი სახელმწიფოს შექმნა (XVIII ს. 70-იანის შუა და 80-იანი წწ.).** *დამოუკიდებლობისათვის ომი ჩრდილოეთ ამერიკაში* (1775—83) წარმოადგენდა პირველ ბურჟ. რევოლუციას ამერ. კონტინენტზე. მისი თავისებურება ის იყო, რომ იგი ერთდროულად წარმოადგენდა ეროვნ.-განმათ., ეროვნ.-გამაერთიანებელ და ანტიფეოდალურ მოძრაობას. 1776 წ. 4 ივლ. II კონტინენტალურ კონგრესზე ფილადელფიაში მიიღეს ტ. *ჯეფერსონის* მიერ შედგენილი *დამოუკიდებლობის დეკლარაცია*, რ-მაც დამოუკიდებელი სახელმწიფოს — აშშ-ის შექმნა გამოაცხადა. 1783 აშშ-ის დამოუკიდებლობა ცნო ინგლისმა. კოლონიების დამოუკიდებლობისათვის ბრძოლაში გადამწყვეტი როლი ითამაშეს ხალხთა მასებმა. მაგრამ რევ. პოლიტ. ხელმძღვანელი იყო პლანტატორებთან დაკავშირებული ბურჟუაზია. რევოლუციამ კაპიტალიზმის სწრაფი განვითარების პირობები შექმნა, მაგრამ ქვეყნის სამხრეთში მონობა არ მოსპობილა.

ზაიონის ეროვნული პარკი იუტის შტატში.



დამოუკიდებლობისათვის ომის დამთავრების შემდეგ აშშ-ში კლასობრივი ბრძოლა გამწვავდა, ბურჟ. რევ. პლებეური მეთოდებით გაღრმავების ცდები შეიარაღებული ძალით ჩაახშეს. 1887 მიიღეს კონსტიტუცია, რ-მაც აშშ ოფიციალურად გააფორმა ფედერალურ სახელმწიფოდ, ბურჟ. დემოკრატიის ფორმით დამკვიდრდა ბურჟუებისა და პლანტატორების ბატონობა. აშშ-ის პირველი პრეზიდენტი (1789—97) გახდა დამოუკიდებლობისათვის ომში ამერ. ჯარების მთავარსარდალი ჯ. *ვაშინგტონი*.

**აშშ ქვეყნის ჩრდილოეთში კაპიტალიზმის განვითარებისა და სამხრეთ შტატებში მონობის არსებობის პერიოდში.** დამოუკიდებლობისათვის ომის შემდეგ აშშ-ის სოც.-ეკონ. განვითარება წარიმართა ორი ძირითადი მიმართულებით. ქვეყნის ჩრდ.-აღმ. ნაწილში ხდებოდა სამრეწვ. გადატრიალება, ყალიბდებოდა ბურჟ. საზ-ბის ძირითადი კლასები — ბურჟუაზია და პროლეტარიატი. სამხრ. შტატებში მტკიცდებოდა და ახალ-ახალ ტერიტორიაზე ვრცელდებოდა მონობა.

მწვავე პოლიტ. ბრძოლის პროცესში, 1789—91, აშშ-ში შეიქმნა ფედერალისტებისა და რესპუბლიკელების ბურჟ. პარტიები. ფედერალისტები მსხვილი სავაჭრო ბურჟუაზიის, ბანკირების, მიწათმფლობელებისა და სამხრეთის მსხვილი პლანტატორების ინტერესებს გამოხატავდნენ; პოლიტ. სფეროში ისინი ძლიერი ცენტრალიზებული ძალაუფლებისა და ბურჟ.-დემოკრ. თავისუფლებათა შეზღუდვის მომხრეებად გამოდიოდნენ. რესპუბლიკელები (ანუ ანტიფედერალისტები) მოითხოვდნენ, რათა ფერმერებისათვის მიწა ხელმისაწვდომი ყოფილიყო, გატარებულიყო კონსტიტუციის დემოკრატიზაცია და შტატებს ფართო უფლებები მინიჭებოდა. ამ პერიოდში ისინი ეყრდნობოდნენ სოციალურად ჭრელ ბლოკს, რ-იც შედგებოდა ფერმერების, სოფლის მეწარმეების, ქალაქის წვრილი ბურჟუაზიისა და წვრილი პლანტატორებისაგან. 1801-მდე მთავრობის პოლიტ. კურსს ფაქტობრივად ფედერალისტები განსაზღვრავდნენ (1797—1801 აშშ-ის პრეზიდენტი იყო ფედერალისტი ჯ. *ადამსი*). ევრ. სახელმწიფოთა კოალიციის ომში რევ. საფრ. წინააღმდეგ აშშ-მა ნეიტრალიტეტი გამოაცხადა. 1794 აშშ-ის მთავრობამ საკუთარი ეროვნ. სუვერენიტეტისათვის დამამცირებელი ხელშეკრულება დადო დიდ ბრიტანეთთან. იყენებდა რა დიდ ბრიტანეთზე აშშ-ის ეკონ. დამოკიდებულებას და აშშ-ის სამხ. სისუსტეს, ინგლ. ბურჟუაზია ჯერ კიდევ იმედოვნებდა, რომ შეძლებდა თავის ყოფილ კოლონიებში ბატონობის აღდგენას. აშშ ყოველნაირად ცდილობდა თავისი სამფლობელოების გაფართოებას, სახელდობრ, კანადის მიტაცებას. 1812—14 ინგლ.—ამერ. ომი დამთავრდა გენტის ხელშეკრულებით, რ-მაც დაადასტურა ომამდე არსებული საზღვრები. აშშ-ის დამოუკიდებლობა განმტკიცდა. ჯერ კიდევ 1803 აშშ-მა საფრანგეთისაგან იყიდა (15 მლნ. დოლარად) ლუიზიანა, რ-იც თავისი ფართობით თითქმის მაშინდელ აშშ-ის ტერიტ. ტოლი იყო. 1819 ესპანეთი იძულებული გახდა დაეთმო აშშ-თვის დას. და აღმ. ფლორიდა. 1823 აშშ-ის პრეზიდენტმა ჯ. მონრომ წამოაყენა დოქტრინა (იხ. *მონროს დოქტრინა*), რ-იც იმ პერიოდში მიმართული იყო დას. ნახევარსფეროს საქმეებში ევრ. ქვეყნების ჩარევის წინააღმდეგ. დოქტრინაში იმთავითვე იჩინა თავი აშშ-ის ექსპანსიონისტურმა ტენდენციებმა ლათ. ამერ. ქვეყნების მიმართ. 1836 ამერ. მონათმფლობელებმა მექსიკას ჩამოაცილეს ტეხასი, ხოლო 1845 ტეხასი ცალმხრივი აქტით შეუერთდა აშშ-ს. მექსიკასთან ომის 1846—48 შედეგად აშშ-მა მექსიკის მთელი ტერიტორიის თითქმის ნახევარი მიისაკუთრა, ხოლო 1853 ხელშეკრულებით — კიდევ 120 ათ. $კმ^2$. 1846 დიდ ბრიტანეთთან ხანგრძლივი მოლაპარაკება-გარიგების შემდეგ აშშ-მა შეიძინა ორეგონის დიდი ნაწილი. 40-იან წწ-ში აშშ-ის ექსპანსია შორეული აღმოსავლეთის ქვეყნებსაც გადასწვდა. აშშ-მა არათანასწორუფლებიანი ხელშეკრულებანი თავს მოახვია ჩინეთსა (1844, 1858) და იაპონიას (1854); აშშ მონაწილეობდა ჩინეთში ტაიპინების 1851—64 აჯანყების ჩახშობაში. უფრო გვიან (1867) მეფის რუსეთმა აშშ-ს ალასკა მიჰყიდა.

ინგლ.-ამერ. ომის (1812—14) შემდეგ ფედერალისტების პარტიამ ფაქტობრივად შეწყვიტა არსებობა; 1828-მდე ძალაუფლება ქვეყანაში რესპ. პარტიის ხელში იყო. ამ პერიოდში ამერ. მრეწვ. განვითარების მიზნით მიიღეს მნიშვნელოვანი ღონისძიებანი, შემოიღეს მფარველობითი საბაჟო ტარიფები. ბურჟუაზიასა და მონათმფლობელებს შორის პოლიტ. ბრძოლის გამწვავებისა და დემოკრ. რეფორმებისათვის ბრძოლის გამწვავების ვითარებაში ძველი რესპ. პარტია დაიშალა, წარმოიშვა ახ. პოლიტ. პარტიები. 1828 გაფორმდა *დემოკრატიული პარტია*. თავდაპირველად იგი აერთიანებდა პლანტატორ-მონათმფლობელებისა და ჩრდ. ბურჟ. ნაწილს, რ-იც ეკონომიკურად დაკავშირებული იყო მონათმფლობელებსა და ფერმერებთან. 1834 ჩამოყალიბდა ვიგების პარტია, რ-იც უმთავრესად მსხვილი ბურჟ. ინტერესებს გამოხატავდა. 1828 პრეზიდენტის არჩევნებში გაიმარჯვა დემოკრ. პარტიის კანდიდატმა ე. *ჯექსონმა*. მისი პრეზიდენტობის დროს (1829—37) გატარდა ზოგიერთი დემოკრ. რეფორმა. XIX ს. 20-იანი წწ. ბოლოს პოლიტ. არენაზე პირველად გამოვიდა ამერ. მუშათა კლასი. შეიქმნა ადგილ. მუშათა პარტიები ფილადელფიაში, ნიუ-იორკში, ხოლო უფრო გვიან ჩრდ.-აღმ-ის ყველა შტატში. ამ პარტიების პროგრამები წვრილბურჟუაზიული ხასიათისა იყო. 1837 ეკონ. კრიზისის შემდეგ მუშათა ორგანიზაციების უმრავლესობამ არსებობა შეწყვიტა. 30-იანი წწ. დასაწყისში აშშ-ში გაიშალა მასობრივი საერთო ეროვნ. მოძრაობა — *აბოლიციონიზმი*, რ-იც მონობის მოსპობას მოითხოვდა. 1860 პრეზიდენტის არჩევნებში გაიმარჯვა 1854 ჩამოყალიბებული რესპუბლიკური პარტიის კანდიდატმა ა. *ლინკოლნმა* (პრეზიდენტი 1861—65). რესპუბლიკელები, რ-ებიც მონობის შეზღუდვასა და მრეწველობის წახალისებას მოითხოვდნენ, ხელისუფლებას სათავეში ჩაუდგნენ რევ. კრიზისის პირობებში კონსტიტუციური გზით. მათ მხარს უჭერდნენ სამრეწვ. ბურჟუაზია, ფერმერები და მუშები. ეს იყო აშშ-ში დაწყებული მეორე ბურჟ. რევ. თავისებურება. მონათმფლობელებმა, რ-ებიც დიდი ხნის განმავლობაში ამზადებდნენ კონტრრევ. აჯანყებას, მიიღეს გადაწყვეტილება მონათმფლობელური შტატების გამოყოფის შესახებ. 1861 წ. 4 თებ. გამოცხადდა მონათმფლობელური კონფედერაციის შექმნა, რ-შიაც საკანონმდებლო წესით ხდებოდა ზანგთა მონობის განმტკიცება. 1861 წ. 14 აპრ. აშშ-ში დაიწყო სამოქალაქო ომი.

**ამერიკის მეორე რევოლუცია — სამოქალაქო ომი და სამხრეთის რეკონსტრუქცია (1861—77).** რევოლუციამ ორი ეტაპი განვლო: სამოქალაქო ომი (1861—65), რ-ის მსვლელობის დროს მოისპო მონობა და კონტრრევოლუციამ სამხ. მარცხი განიცადა, და რეკონსტრ. პერიოდი (1865—77), როცა მიმდინარეობდა ბრძოლა სამხრეთში ბურჟ.-დემოკრ. გარდაქმნების დამთავრებისათვის. რევოლუციას მოჰყვა ცვლილებები ქვეყნის სოც. წყობაში, დემოკრატიულად გადაწყდა აგრ. საკითხი ქვეყნის დას-ში, შეიქმნა პირობები სწრაფი ეკონ. პროგრესისათვის. ამიერიდან მთელი ძალაუფლება ბურჟ. ხელში გადავი-

და. რეკონსტრ. პერიოდში, როცა რევოლუცია დამავალი გზით და შევიწროებულ ბაზაზე მიმდინარეობდა, ხოლო ბრძოლამ უმთავრესად სამხრეთში გადაინაცვლა, ყოფილი ზანგი-მონები, რ-ებიც თავიანთი სოც. და პოლიტ. განთავისუფლებისათვის იბრძოდნენ, ყველაზე უფრო მძლავრ რევ. ძალად გადაიქცნენ. აგრ. საკითხის დემოკრ. გადაწყვეტა სამხრეთში რევ. ერთ-ერთი უმთავრესი ამოცანა იყო. მაგრამ ბურჟუაზიამ ზანგი ხალხის ბრძოლა თავისი პოლიტ. ძალაუფლების განმტკიცებისათვის გამოიყენა და პლანტატორებთან შეთანხმება არჩია, შემდგომში კი შეეცადა „აღედგინა ყოველივე შესაძლებელი, გაეკეთებინა ყოველივე შესაძლებელი და შეუძლებელი ზანგების უაღრესად ურცხვი და საზიზღარი ჩაგვრისათვის" (ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., თხზ., გამოც. მე-4, ტ. 22, გვ. 15). სამხრეთში მონობის მოსპობამ და სამხრ. პლანტატორების ძალაუფლების შერყევამ გზა გაუხსნა ქვეყანაში კაპიტალიზმის სწრაფ განვითარებას. ამ წლებში აშშ-ში მთავრდებოდა სამრეწვ. გადატრიალება, მიმდინარეობდა ინტენს. სარკინიგზო მშენებლობა. მხოლოდ 1867—73 გაყვანილი იყო 54 ათ. *კმ* სიგრძის რკინიგზა. ამერ. ეკონ. აღმავლობა შეაფერხა 1873 მძიმე ეკონ. კრიზისმა.

**აშშ მონოპოლისტური კაპიტალიზმის ფორმირების პერიოდში.** XIX ს. 70-იანი წწ-იდან აშშ-ში მონოპ. კაპიტალიზმის ფორმირების მძლავრი პროცესი მიმდინარეობდა. 1894-თვის აშშ-მა სამრეწვ. პროდუქციის მოცულობით მსოფლიოში I ადგილი დაიკავა. ამავე დროს ხდებოდა მრეწვ. კონცენტრაცია და კაპიტალის ცენტრალიზაცია. XIX ს. დასასრულს მსხვილი საწარმოები და სააქციო კომპანიები აწარმოებდნენ მთელი სამრეწვ. პროდუქციის დაახლოებით 67%-ს. ყალიბდებოდა ფინანს. ოლიგარქია, რ-იც თავის ბატონობას ახორციელებდა ორი ბურჟ.პარტიის (რესპ. და დემოკრ.) სისტემის მეოხებით. XIX ს. ბოლოს ეს პარტიები მონოპ. კაპიტალის პარტიებად გადაიქცნენ. აშშ-ის სწრაფი ეკონ. განვითარება, რ-საც თან ახლდა მშრომელთა გაძლიერებული ექსპლუატაცია, ამწვავებდა წინააღმდეგობას შრომასა და კაპიტალს შორის. 1866 ამერ. ისტორიაში პირველად შეიქმნა მუშათა საერთო ეროვნ. პროფკავშირი, რ-იც დაკავშირებული იყო I ინტერნაციონალთან. სამოქალაქო ომის შემდეგ აშშ-ში გაძლიერდა სოციალისტების გავლენა. ჯერ კიდევ 50-იან წწ-ში შეიქმნა ნიუ-იორკის კომუნისტური კლუბი. 1867 აშშ-ში გაჩნდა I ინტერნაციონალის სექციები, ხოლო 1872 ნიუ-იორკში გადაიტანეს I ინტერნაციონალის გენ. საბჭოს ადგილსამყოფელი. 1876 შეიქმნა აშშ-ის მუშათა პარტია, ხოლო 1881 *ამერიკის შრომის ფედერაცია* (აშფ) — კვალიფიციურ მუშათა კავშირების გაერთიანება, რ-ის ლიდერები მეწარმეებთან თანამშრომლობის პოლიტიკას ატარებდნენ.

80-იან წწ-ში ბევრ საწარმოში მიაღწიეს 8-საათიანი სამუშაო დღის შემოღებას. 1886 წ. 1 მაისს ჩიკაგოში მოხდა საყოველთაო გაფიცვა. 90-იანი წწ. ხასიათდება საგაფიცვო მოძრაობის ახ. აღმავლობით (ჰოუმსტედის გაფიცვა 1892, პულმანის ვაგონმშენებელი კომპანიის მუშათა გაფიცვა 1894 და სხვ.). მონოპოლიების მხრივ ჩაგვრა მოსახლ. სხვადასხვა ფენაში პროტესტს იწვევდა. 1899 შეიქმნა ანტიტრესტული ლიგა. საქონლის გასაღებისა და კაპიტ. დაბანდებისათვის ამერ. მონოპოლიებს ახ. ბაზრები სჭირდებოდათ. ჯერ კიდევ 1871 აშშ შეეცადა შეჭრილიყო კორეაში, ხოლო 1882 მან კორეას თავს მოახვია კაბალური ხელშეკრულება. 1898 აშშ-მა ხელში ჩაიგდო ჰავაიის კუნძულები, 1898 კი გააჩაღა ომი ესპანეთის წინააღმდეგ; ომის შედეგად აშშ გაბატონდა ფილიპინებზე, გუამზე, პუერტო-რიკოზე და პროტექტორატი დაამყარა კუბაზე. 1899 გამოაცხადა „ღია კარის დოქტრინა" ჩინეთში, რ-იც ამ ქვეყანაში ამერ. მონოპოლიების ექსპანსიას ხელსაყრელ პირობებს უქმნიდა.

**აშშ იმპერიალიზმის ეპოქაში [I მსოფლიო ომის (1914—18) დამთავრებამდე],** XIX ს. დასასრულს აშშ შევიდა იმპერიალიზმის სტადიაში. აშშ-ში კაპიტალის კონცენტრაციის პროცესი უფრო სწრაფად და უფრო ფართო მასშტაბით მიმდინარეობდა, ვიდრე სხვა სახელმწიფოებში. იქმნებოდა მსხვილი ტრესტები, რაც იმპერიალიზმის ეპოქისათვის არის დამახასიათებელი. აშშ-ის მთელი ეკონ. სისტემა არსებითად კორპორაციების გამგებლობაში აღმოჩნდა.

XX ს. დამდეგიდან აქ დაიწყო მუშათა და სოციალ. მოძრაობის ზრდა. 1900—01 შეიქმნა ამერ. სოციალ. პარტია. ამერ. მუშათა შორის დიდი გამოძახილი პოვა რუსეთის 1905—07 რევოლუციამ. 1905 საწარმოო საფუძველზე შეიქმნა მებრძოლი კავშირი *„მსოფლიოს ინდუსტრიული მუშები"* უ. *ჰეივუდის*, ი. *დებზის* და დ. *დე ლეონის* ხელმძღვანელობით. XX ს. დასაწყისში გაძლიერდა ზანგთა მოძრაობა სოც. უფლებებისაოვის. 1909 შეიქმნა ფერადკანიანი მოსახლეობის პროგრესის ხელშემწყობი ეროვნ. ასოციაცია. სოციალიზმის ფართო პროპაგანდამ, მუშათა ბრძოლამ, წვრილბურჟ. მოძრაობამ დემოკრ. რეფორმებისათვის, ტრესტების საქმიანობით გამოწვეულმა ფართო უკმაყოფილებამ აიძულა თ. რუზველტის (პრეზიდენტი 1901—09) მთავრობა მოქნილი საშინაო პოლიტიკა გაეტარებინა.

უ. ჰ. *ტაფტმა* (პრეზიდენტი 1909 — 13) დაიწყო აშკარად კონსერვატიული პოლიტიკის გატარება, რამაც რესპ. პარტია ფაქტობრივად გათიშვამდე მიიყვანა. 1912 პრეზიდენტის არჩევნებში გაიმარჯვა დემოკრატთა კანდიდატმა ვ. *ვილსონმა* (პრეზიდენტი 1913 — 21), რ-მაც რეფორმების პროგრამა („ახალი დემოკრატია") წამოაყენა. ამ პერიოდში გაძლიერდა აშშ-ის მმართველი წრეების აგრესიული მოქმედება. ექსპანსიის მთავარი ობიექტი ლათ. ამერიკა გახდა. პანამის ყელზე არხის გაყვანის მონოპოლიური უფლების მოპოვების შემდეგ აშშ-მა 1903 არხის ზონაც ჩაიგდო ხელში. ამერ. ჯარებმა ჩაახშეს აჯანყებები კუბასა და ფილიპინებზე, 1900—01 აშშ მონაწილეობდა ჩინეთში ანტიიმპერიალ. სახალხო აჯანყების ჩახშობაში. I მსოფლიო ომის დაწყების შემდეგ ამერ. მთავრობამ აშშ-ის ნეიტრალიტეტი გამოაცხადა. აშშ-ის იმპერიალისტებს მთელ მსოფლიოზე გაბატონების თავიანთი გეგმები ჰქონდათ და არც აპირებდნენ გამოსთიშოდნენ მსოფლიოს გადანაწილებისათვის ბრძოლას. მაგრამ აშშ ამჯობინებდა, რომ მის მეტოქეებს (განსაკუთრებით ინგლისსა და გერმანიას) ჯერ ერთმანეთი დაესუსტებინათ. 1917 წ. 6 აპრ. აშშ ომში ჩაება ანტანტის მხარეზე, ომმა გამოიწვია გათიშვა სოციალ. პარტიაში. მისმა მარჯვენა ფრთამ, ისევე როგორც აშფ-ის ხელმძღვანელობამ, მხარი დაუჭირა მთავრობას, მარცხენა ფრთამ კი სოციალ. პროპაგანდის ლიგა ჩამოაყალიბა (1915). მმართველმა წრეებმა ენერგიულად დაიწყეს სამხ. ეკონომიკის ორგანიზება. ეს კეთდებოდა „ეკონომიური ცხოვრების რეგულირების" დევიზით. რეგულირების სისტემის ჩამოყალიბება და პოლიტ. რეაქციის მომძლავრება მოწმობდა აშშ-ში სახელმწ. მონოპ. კაპიტალიზმის განვითარებას.

ომის პერიოდში ამერ. მონოპოლიებმა განამტკიცეს თავიანთი პოზიციები ლათ. ამერიკაში. 1915 განხორციელდა ინტერვენცია ჰაიტის რესპუბლიკაში, 1914 და 1916 — 17—მექსიკაში, 1916 დომინიკანელთა რესპუბლიკაში, 1917 — კუბაში, ამავე წლებში ნიკარაგუამ აშშ-ს იჯარით „დაუთმო" ორი კუნძული და მისცა ახ. საოკეანეთშორისო არხისა და სამხ.-საზღვ. ბაზის მშენებლობის უფლება. 1916 აშშ-მა აიძულა დანია, მიეყიდა მისთვის ვირჯინის კ-ები.

**აშშ კაპიტალიზმის საერთო კრიზისის პერიოდში.** I მსოფლიო ომის წლებში აშშ-ის ეკონომიკა მნიშვნელოვნად გაძლიერდა, გაიზარდა მისი როლი მსოფლიოს კაპიტალ. მეურნეობაში. ამერ. მონოპოლიების სუფთა ფულადმა შემოსავალმა შეადგინა 27,3 მლრდ. დოლარი. ამის გარდა, კაპიტალ. ქვეყნებს ერთად აშშ-ის 14 მლრდ-ზე მეტი დოლ. ემართა. გაძლიერდა კაპიტალის ცენტრალიზაციის პროცესი (1918-თვის აშშ-ის სიმდიდრის 50%-ზე მეტს მოსახლეობის 1% ფლობდა). ომის მსვლელობისას დაიწყო კაპიტალიზმის საერთო კრიზისი. ოქტ. სოციალ. რევოლუციამ მნიშვნელოვანი ზემოქმედება მოახდინა ამერ. მუშათა მოძრაობაზე. 1919 სექტ. აშშ-ში შეიქმნა ორი კომუნისტური პარტია. 1921 ისინი ერთ პარტიად გაერთიანდნენ (იხ. *ამერიკის შეერთებული შტატების კომუნისტური პარტია*).

მონოპ. ბურჟუაზიას იერიში მიჰქონდა მუშათა კლასზე. მუშათა მდგომარეობა განსაკუთრებით გაუარესდა 1920—21 ეკონ. კრიზისის დროს, როცა ბევრი დარგის წარმოების მოცულობა 40%-ით შემცირდა. უმუშევართა არმიამ 5,5 მლნ. კაცს მიაღწია. ბურჟ. რეაქციული წრეები მუშათა რევ. ძალების დაშინებას ცდილობდნენ (ამის აშკარა დადასტურება იყო ამერ. მუშათა მოძრაობის მონაწილეების საკოსა და ვანცეტის სასამართლო პროცესი).

აშშ-ის მმართველი წრეები მტრულად შეხვდნენ სოციალ. რევ. გამარჯვებას რუსეთში. დიდი ბრიტ. და საფრ. მთავრობებთან ერთად აშშ იყო საბჭ. რუსეთის წინააღმდეგ შეიარაღებული ინტერვენციის ორგანიზატორი.

1920 საბჭ. რესპუბლიკასთან სოლიდარობისათვის გაჩაღებული ფართო მოძრაობის გავლენით აშშ-ის მთავრობა იძულებული გახდა რუსეთიდან თავისი ჯარები გაეწვია. ვილსონის მთავრობა ესწრაფოდა აშშ-ს მსხვილ კაპიტალ. ქვეყნებს შორის უპირატესი მდგომარეობა მოეპოვებინა. ვილსონმა მიაღწია *ვერსალის საზავო ხელშეკრულებაში* (1919) ერთა ლიგის წესდების შეტანას იმ ვარაუდით, რომ ეს ორგანიზაცია აშშ-ის საგარეო პოლიტიკის იარაღად გამოეყენებინა, მაგრამ ბევრი რესპუბლიკელი სენატორი გამოვიდა ხელშეკრულების რატიფიკაციის წინააღმდეგ. მათ არ სურდათ დაეკავშირებინათ აშშ ერთა ლიგის ორგანიზაციასთან, რ-შიაც გადამწყვეტი როლის შესრულებას დიდი ბრიტანეთი და საფრანგეთი აპირებდნენ. ვერსალის ხელშეკრულება აშშ-ის მიერ არ იქნა რატიფიცირებული. 1921 აგვისტოში უ. *ჰარდინგის* (პრეზიდენტი 1921—23) ახ. რესპ. მთავრობის მიერ გერმანიასთან დადებული სეპარატული ხელშეკრულება არსებითად იმეორებდა ვერსალის ხელშეკრულების შინაარსს, მაგრამ არ შეიცავდა მუხლებს ერთა ლიგის შესახებ. აშშ გამოვიდა *ვაშინგტონის კონფერენციის* (1921—22) მოწვევის ინიციატორად. ამ კონფერენციაზე აშშ-ის მმართველმა წრეებმა მიაღწიეს მნიშვნელოვან დათმობებს დიდი ბრიტ. და იაპ. მხრივ.

აშშ-ის საგარეო პოლიტიკის კურსი ითვალისწინებდა ამერ. კაპიტალის ექსპანსიის შემდგომ გაფართოებასა და რეაქციულ პოლიტ. ძალთა და რეჟიმების მხარდაჭერას. აშშ-ის მმართველი წრეები უარყოფდნენ სსრკ-თან დიპლ. და სავაჭრო

**აშშ-ის წილი კაპიტალისტური სამყაროს წარმოებაში**

(პროცენტობით)

| | |
|---|---|
| 1938 წ. | 36,0 |
| 1950 წ. | 54,6 |
| 1960 წ. | 45,7 |
| 1965 წ. | 45,4 |
| 1969 წ. | 43,4 |
| 1972 წ. | 40,8 |

ურთიერთობის დამყარების ყოველგვარ ცდას და საბჭ. კავშირის მიმართ მტრულ პოლიტიკას ატარებდნენ. საბჭ. ქვეყნის წინააღმდეგ ბრძოლის ძირითად იარაღად ამერ. იმპერიალისტებს გერმანია მიაჩნდათ. 1923—24 ამერ. მონოპოლისტების აქტ. მონაწილეობით შემუშავდა სარეპარაციო გეგმა გერმანიისათვის (ე. წ. დაუესის გეგმა), რ-იც გამიზნული იყო გერმ. მილიტარიზაციის და სამხ.-სამრეწვ. პოტენციალის აღორძინებისაკენ (1929 შეიცვალა იუნგის გეგმით). 1924—29 უცხოური კაპიტალის გრძელვადიანმა დაბანდებებმა გერმანიაში 10—15 მლრდ. მარკას გადააჭარბა. ამ სახსრების 70%-ს ამერ. კაპიტალი შეადგენდა. სხვა იმპერიალ. სახელმწიფოებთან ერთად აშშ-მა განახორციელა შეიარაღებული ინტერვენცია ჩინეთში. მსოფლიო ეკონ. კრიზისმა (1929—33) მკვეთრად გაამწვავა ამერ. კაპიტალიზმის ყველა ძირითადი წინააღმდეგობა.არც ერთ სხვა ქვეყანაში კრიზისს არ მიუღია ისეთი დამანგრეველი და ყოვლისმომცველი ხასიათი, როგორც აშშ-ში. 1932 უმუშევართა რიცხვმა 13 მლნ. მიაღწია. პრეზიდენტ ჰ. *ჰუვერის* მთავრობა (1929—33) საჩქაროდ მიეშველა მონოპოლიებს, მაგრამ უყურადღებოდ დატოვა მოთხოვნები ფერმერებისათვის დახმარების გაწევისა და უმუშევართათვის დაზღვევის სისტემის შემოღების შესახებ. უმუშევართა მასობრივმა მოძრაობამ, რ-ის ინიციატორი აშშ-ის კომპარტია იყო, მთელი ქვეყანა მოიცვა, ხშირ მოვლენად იქცა *„მშიერთა ლაშქრობები“;* დაიწყო ფერმერთა მოძრაობის სწრაფი ზრდა. 1932 პრეზიდენტის არჩევნებზე ამომრჩეველთა უდიდესმა უმრავლესობამ ხმა მისცა დემოკრატების ლიდერს ფ. დ. *რუზველტს* (პრეზიდენტი 1933—45). მან გააკრიტიკა ჰუვერისეული სახელმწ. მმართველობის მეთოდები და ამომრჩევლებს დაჰპირდა ლიბერ. რეფორმებს, რ-ებიც „ახალი კურსის“ სახელწოდებითაა ცნობილი. მაგრამ რუზველტის „ახალმა კურსმა“ ვერ მიიყვანა ქვეყანა „სოციალური მშვიდობიანობის“ დამყარებამდე. სწრაფად იზრდებოდა პროფკავშირების რაოდენობა. 30-იან წწ-ში მუშათა მოძრაობის ორ მიმართულებას შორის ბრძოლა მწვავე კონფლიქტის ფაზაში შევიდა. აშფ-ის ყრილობაზე 1935 მოხდა აშკარა გათიშვა კონსერვატიულ უმრავლესობასა და მემარცხენე ფრთას შორის, რ-იც მხარს უჭერდა მასობრივი პროფკავშირების ორგანიზებას და კაპიტალთან ბრძოლის გააქტიურებას. 1935 დაარსებული საწარმოო პროფკავშირების კონგრესი (სპკ), რ-ის შექმნაში აქტ. მონაწილეობას იღებდნენ კომუნისტები და სოციალისტები, თავისი მოღვაწეობის I პერიოდში საშინაო და საგარეო პოლიტიკის ბევრ საკითხში პროგრ. პოზიციებზე იდგა. 1955 სპკ და აშფ კვლავ გაერთიანდნენ და შექმნეს ერთიანი პროფცენტრი— ამერიკის შრომის ფედერაცია — საწარმოო პროფკავშირების კონგრესი (აშფ-სპკ), რ-ის ხელმძღვანელობა ხელთ იგდეს პროფკავშირთა მემარჯვენე ლიდერებმა.

ქ. კოლორადო-სპრინგზი.



1937 აშშ-ში დაიწყო ჭარბწარმოების ახ. კრიზისი, რ-იც „ახალი კურსის“ წარუმატებლობას მოწმობდა. გამწვავდა უმუშევრობის პრობლემა და გაუარესდა დასაქმებულ მუშათა მდგომარეობა. რუზველტის მთავრობა ამ პერიოდში კვლავ ამახვილებდა ყურადღებას სოც. რეფორმიზმზე. იმისათვის, რომ ხელი შეეშალა მასების შემდგომი გამემარცხენებისათვის, გადიდდა ასიგნობანი უმუშევართა დასახმარებლად; დადგინდა ხელფასის მინიმუმი და სამუშაო დროის ხანგრძლივობის მაქსიმუმი, ფერმერებს დაუწესეს ზოგიერთი შეღავათი.

რუზველტის მთავრობა უფრო მოქნილად უდგებოდა საერთაშ. ურთიერთობათა საკითხების გადაწყვეტას, 1933 წ. 16 ნოემბ. დამყარდა დიპლ. ურთიერთობა აშშ-სა და სსრკ-ს შორის. ლათ. ამერ. მიმართ რუზველტმა განაცხადა, რომ აშშ-ს განზრახული ჰქონდა გაეტარებინა „კეთილი მეზობლის“ პოლიტიკა, რაც ნიშნავდა უარის თქმას უშუალო დიქტატზე და იმპერიალიზმის შეღწევის უკეთესად შენიღბული ფორმების გამოყენებას. 1934 აშშ-მა გამოაცხადა ფილიპინების დამოუკიდებლობა. ევრ. საქმეებში კი აშშ, გამოდიოდა რა „დაშოშმინების“ მომხრედ, უარყოფითად ეკიდებოდა კოლექტ. უშიშროების იდეას, რაც ხელსაყრელი იყო აგრესიულად განწყობილი ფაშისტური სახელმწიფოებისათვის. აშშ ეფუძნებოდა 1935 მიღებულ კანონს „ნეიტრალიტეტის შესახებ“ და წინააღმდეგობას არ უწევდა იტალ. აგრესიას ეთიოპიაში (1935), აგრეთვე იტალია-გერმ. ინტერვენციას ესპანეთში (1936—39). 1937 იანვ. კონგრესმა ემბარგო დაადო ესპანეთში იარაღის შეტანას, რაც დიდი ლახვარი იყო ესპ. რესპუბლიკისათვის. აშშ სიტყვიერად გმობდა იაპ. აგრესიას შორეულ აღმოსავლეთში, მაგრამ ამავე დროს არ წყვეტდა მასთან ეკონ. კავშირს და განაგრძობდა სამხ. მასალის მიწოდებას. 1938 აშშ-მა ფაქტობრივად ხელი შეუწყო მიუნხენის გარიგებას დიდ ბრიტანეთს, საფრანგეთს, ჰიტლერულ გერმანიასა და ფაშისტურ იტალიას შორის. ამ გარიგებამ შესაძლებელი გახადა ფაშისტური აგრესია ევროპაში და ხელი შეუწყო II მსოფლიო ომის (1939—45) გაჩაღებას. 1940 აშშ-ის სამრეწვ. წარმოებამ, სამხ. დაკვეთების გაზრდის წყალობით, ბოლოს და ბოლოს გადააჭარბა 1929 დონეს. შემცირდა უმუშევრობა: 10 მლნ-იდან (1938) დაიკლო 5,5 მლნ-მდე (1941), 1944 კი 640 ათ. კაცამდე. ეკონომიკაში კიდევ უფრო განვითარდა სახელმწ. მონოპ. ტენდენციები. 1941 შეაჩერეს ტრესტების წინააღმდეგ მოქმედი კანონები. ომის დაწყების შემდეგ აშშ სულ უფრო მეტად იხრებოდა გერმ. მოწინააღმდეგეთა — ინგლ. და საფრ. მხარეზე. 1939 ოქტ.-ნოემბ. აშშ-ის კონგრესმა გააუქმა ემბარგო აშშ-იდან იარაღის გატანაზე, რამაც ინგლ. და საფრ. შესაძლებლობა მისცა შეეძინათ იარაღი აშშ-ში. 1941 მარტში მიღებულ იქნა ლენდ-ლიზის ანუ „იარაღის სესხად ან იჯარით გაცემის“ კანონი. სსრ კავშირზე ფაშისტური გერმანიის თავდასხმის შემდეგ (1941 წ. 22 ივნ.) რუზველტმა განაცხადა (24 ივნ.), რომ აშშ მზადაა სსრკ-ის დასახმარებლად. 1941 აგვ. რუზველტმა უ. ჩერჩილთან ერთად ხელი მოაწერა *ატლანტიკის ქარტიას*. აშშ-ის ჩაბმა ომში გერმ. და იტალ. წინააღმდეგ გარდაუვალი ხდებოდა. ამავე დროს მწვავდებოდა ურთიერთობა იაპ. და აშშ-ს შორის. 7 დეკ., როდესაც იაპონია თავს დაესხა აშშ-ის წყნარი ოკ. ბაზებს, დაიწყო ომი ამ ორ სახელმწიფოს შორის. გერმანიამ და იტალიამ მხარი დაუჭირეს იაპონიას და 1941 წ. 11 დეკ. ომი გამოუცხადეს აშშ-ს. 1942 წ. 1 იანვ. აშშ-მა ხელი მოაწერა 26 ქვეყნის დეკლარაციას, რაც ერთ-ერთი მნიშვნელოვანი ნაბიჯი იყო *ანტიჰიტლერული კოალიციის* შექმნაში. 1942 ივნისში სსრკ-აშშ-ის და სსრკ-ინგლისის მოლაპარაკების შედეგად მიღწეულ იქნა შეთანხმება ევროპაში 1942 მეორე ფრონტის გახსნის შესახებ. მაგრამ აშშ და ინგლისი აჭიანურებდნენ ნაკისრი ვალდებულების შესრულებას. ამის ნაცვლად 1942 ნოემბ. ინგლ.-ამერ. ჯარები შეიჭრნენ ჩრდ. აფრიკაში, ხოლო 1943 — იტალიაში. მხოლოდ მას შემდეგ, რაც ინგლ.-ამერ. მმართველი წრეები დარწმუნდნენ, რომ საბჭ. კავშირს საკუთარი ძალებით შეეძლო ფაშისტური გერმანიის მიერ ოკუპირებული ევრ. სახელმწიფოების განთავისუფლება, ამერ.-ინგლ. ჯარებმა გახსნეს მეორე ფრონტი (1944 წ. 6 ივნ.). ომის დროს აშშ მონაწილეობდა მოკავშირეთა მთავრობების თათბირებში — მოსკოვის თათბირებში (1941, 1943, 1945), კაიროს თათბირში (1943 ნოემბ.-დეკ.), თეირანისა (1943) და ყირიმის (1945) კონფერენციებში და სხვ., მაგრამ უკვე *პოტსდამის კონფერენციაზე* (1945) რიგი პრინციპული საკითხების განხილვისას გამოვლინდა აშშ-ის განდგომა ადრე შეთანხმებული საერთო ხაზიდან. კონფერენციაზე აშშ-ის წარმომადგენელი იყო ჰ. *ტრუმენი,* რ-მაც შეცვალა პრეზიდენტის პოსტზე ფ. რუზველტი (გ. 1945 წ. 12 აპრ.). 1945 წ. 6 აგვ. ამერიკელებმა ჩამოაგდეს ატომური ბომბი ხიროსიმაში, 1945 წ. 9 აგვ. კი — ნაგასაკიში, რასაც ათიათასობით მშვიდობიანი ადამიანის დაღუპვა მოჰყვა. ატომური იარაღის გამოყენება ეწინააღმდეგებოდა საერთაშ. სამართლის ნორმებს. სსრ კავშირმა სამოკავშირეო ვალდებულების შესაბამისად 1945 წ. 8 აგვ. ომი გამოუცხადა იაპონიას და გაანადგურა იაპ. სახმელეთო არმიის მთავარი ძალები. 1945 წ. 2 სექტ. იაპონიამ ხელი მოაწერა უსიტყვო კაპიტულაციას. ამერ. არმიამ მოახდინა იაპ. ტერიტ. ოკუპაცია.

ომის შედეგად კაპიტალ. სამყაროში დიდად გაძლიერდა აშშ-ის ეკონ., პოლიტ. და სამხ. პოზიციები. აშშ-ის საგარეო პოლიტიკის დოქტრინას საფუძვლად დაედო ამერ. იმპერიალიზმის მსოფლიო ჰეგემონობის იდეა. აშშ იყო სსრკ-ის წინააღმდეგ მიმართული „ცივი ომის“ ინიციატორი. 1947 გამოცხადდა „ტრუმენის დოქტრინა“ და წამოყენებულ იქნა ე. წ. „მარშალის გეგმა“, რ-თა მიზანი იყო დას. ევროპაში რეაქციული ძალების მხარდაჭერა და კონსოლიდაცია სსრკ-ისა და ევროპის სხვა სოციალ. ქვეყნების წინააღმდეგ. ამერ. ქვეყნების კონფერენციაზე 1947 აშშ-მა მიაღწია იმას, რომ მიიღეს „ხელშეკრულება დასავლეთ ნახევარსფეროს დაცვის შესახებ“. ამ ხელშეკრულებამ ლათ. ამერ. ქვეყნების უმრავლესობა აშშ-ის სამხრ.-პოლიტ. სტრატეგიის ორბიტაში მოაქცია. 1949 აშშ-ის ინიციატივით შეიქმნა აგრესიული ბლოკი — ნატო.

ამერ. მმართველი წრეები ხელს უწყობდნენ დას. გერმ. რემილიტარიზაციას. იაპონიასთან სეპარატული საზავო ხელშეკრულებით (1951) აშშ-მა მიიღო უფლება შეენარჩუნებინა სამხ. ბაზები იაპ. ტერიტორიაზე. 1950 ივნ. აშშ-მა დაიწყო შეიარაღებული ინტერვენცია კორეაში, ფაქტობრივად მოახდინა ჩინეთის კუთვნილი კ. ტაივანისა და პენჰულედაოს კ-ების ოკუპაცია. 40-იანი წწ. ბოლოს და 50-იანი წწ. დასაწყისში აშშ მოიცვა თავისუფალი

აზრის გამოთქმისა და დემოკრ. მოღვაწეობისათვის დევნის ეპიდემიამ. ამ დევნის ობიექტები ხდებოდნენ პროფკავშირული აქტივისტები, პროგრ. საზ. და კულტურის მოღვაწეები, მასობრივი ორგანიზაციები. რეაქციის უკიდურესი გამოვლინება დაკავშირებული იყო სენატის „შინაგანი უშიშროების საკითხების“ ქვეკომისიის თავ-რე ჯ. მაკ-კართის სახელთან. გაჩაღდა ფართო ანტიპროფკავშირული კამპანია. 1947 მიიღეს ტაფტ-ჰარტლის კანონი, რ-მაც მნიშვნელოვნად შეკვეცა პროფკავშირთა უფლებები, მ. შ. გაფიცვის უფლება.

დემოკრატების პოლიტიკის არაპოპულარობამ 1952 არჩევნებზე ისინი მარცხამდე მიიყვანა. აშშ-ის ახ. პრეზიდენტი გახდა რესპუბლიკელთა კანდიდატი დ. *ეიზენჰაუერი* (პრეზიდენტი 1953—61). აშშ იძულებული გახდა 1953 ივლ. დაედო დროებითი ზავი კორეაში. 1954 აგვ. აშშ-ის სენატმა მიიღო კანონი „კომუნისტურ მოღვაწეობაზე კონტროლის შესახებ“, რ-მაც კომპარტია ფაქტობრივად კანონგარეშე დააყენა. იმავე ხანებში სახელმწ. მდივანმა ჯ. დალესმა წამოაყენა „მასირებული მისაგებლის“ საგარეო პოლიტ. დოქტრინა, რ-იც ითვალისწინებდა იმპერიალ. ბლოკების შექმნასა და განმტკიცებას. ამასთანავე აშშ-ის მზადყოფნას „ელვისებური დარტყმისათვის“ ყოველგვარი სახის იარაღის გამოყენებით. 1954 ივნ. ეიზენჰაუერის მთავრობამ მოაწყო შეიარაღებული ინტერვენცია გვატემალაში. ინდოჩინეთში საფრ. იმპერიალიზმის დამარცხების შემდეგ (1954) აშშ ყოველნაირად უწყობდა ხელს მარიონეტულ რეჟიმს სამხრ. ვიეტნამში. 1954 აშშ-ის ინიციატივით სამხრ.-აღმ. აზიაში შეიქმნა აგრესიული ბლოკი სეატო. 1957 წამოყენებულ იქნა ე. წ. „ეიზენჰაუერის დოქტრინა“, რ-იც ითვალისწინებდა ახლო აღმ. ქვეყნების საქმეებში აშშ-ის ჩარევის უფლებას. 1958 აშშ-მა გადასხა თავისი ჯარები ლიბანში. კუბის რევ. გამარჯვების შემდეგ (1959) აშშ-მა გაწყვიტა დიპლ. ურთიერთობა კუბასთან და მიიღო მის წინააღმდეგ მთელი რიგი ეკონ. და სამხ. სანქციები.

1960 აშშ-ში გაიშალა მძაფრი პოლიტ. ბრძოლა პრეზიდენტის არჩევნებთან დაკავშირებით. რესპ. პარტიისა და მისი კანდიდატის ვიცე-პრეზიდენტ რ. *ნიქსონის* წინასაარჩევნო პროგრამის საფუძველი იყო ადრინდ. საგარეო პოლიტ. კურსის გაგრძელება. დემოკრ. პარტია, რ-მაც პრეზიდენტობის კანდიდატად სენატორი ჯ. *კენედი* წამოაყენა, იცავდა გამალებული შეიარაღების პროგრამას, მაგრამ, ამის მიუხედავად, მაინც უფრო მოქნილი საგარეო პოლიტიკის მომხრედ გამოდიოდა, რამაც მნიშვნელოვნად განაპირობა მისი კანდიდატის გამარჯვება. კენედის მიერ პრეზიდენტის პოსტის დაკავებას დაემთხვა აშშ-ის გარკვეული ეკონ. აღმავლობა, რასაც ხელი შეუწყო სამეცნ.-ტექ. რევ. საჭიროებით გამოწვეულმა კაპიტალდაბანდების მაღალმა დონემ, სახელმწ. მონოპ. კაპიტალიზმის როლის ზრდამ და განსაკუთრებით სამხ. წარმოების გადიდებამ.

საშინაო პოლიტიკაში კენედის მთავრობამ, რ-იც სახელმწ. მონოპ. კაპიტალიზმის მეთოდებით მოქმედებდა, ქვეყნის ეკონ. განვითარებისათვის მრავალი მასტიმულირებელი ღონისძიება გაატარა (გაზარდა სამხ. დაკვეთები და მეწარმეებს მისცა საგადასახადო შეღავათები). 1961 დაიწყო გამალებული შეიარაღების ახ. ეტაპი. სოც. წინააღმდეგობათა შერბილების მიზნით გატარდა ღონისძიებები, რ-ებიც რამდენადმე აუმჯობესებდნენ მშრომელთა მატერ. მდგომარეობას. ამასთან ერთად, კენედის მთავრობა აქტიურად ატარებდა საგაფიცვო მოძრაობის ჩახშობის პოლიტიკას და ამ მიზნით ფართოდ იყენებდა ანტიმუშურ კანონმდებლობას.

დემოკრატების მთავრობა საერთაშ. არენაზე იყენებდა „ძალის პოზიციის“ პოლიტიკის ძველ მეთოდებს, მაგრამ ამასთან ერთად ცდილობდა გაეთვალისწინებინა მსოფლიოში ძალთა ობიექტური თანაფარდობის შეცვლა სოციალიზმის სასარგებლოდ. 1963 ივნ. კენედიმ აზრი გამოთქვა ამერ. საგარეო პოლიტიკის გადასინჯვისა და ზოგიერთი პირობის გათვალისწინებით საერთაშ. დაძაბულობის შენელების სასარგებლოდ. 1963 აგვ. აშშ-მა სსრკ-თან და დიდ ბრიტანეთთან ერთად ხელი მოაწერა ხელშეკრულებას ატომური იარაღის გამოცდის აკრძალვის შესახებ სამ გარემოში (ატმოსფეროში, კოსმ. სივრცესა და წყალქვეშ). 1963 სსრკ-ამერ. ორმხრივ ურთიერთობათა სფეროში დაიდო შეთანხმებები კოსმ. სივრცის კვლევაში თანამშრომლობის, ატომური ენერგიის მშვიდობიანი გამოყენებისა და მოსკოვსა და ვაშინგტონს შორის პირდაპირი კავშირის ხაზის გაყვანის შესახებ. ამ ნაბიჯებთან ერთად კენედის მთავრობა განაგრძობდა ძვ. იმპერიალ. საგარეო პოლიტიკის გატარებას. მან მოაწყო კუბელი კონტრრევოლუციონერების შეჭრა კუბაში (1961 წ. 17 აპრ.). 1963 წამოყენებულ იქნა ნატოს „მრავალმხრივი ატომური ძალების“ შექმნის გეგმა იმ მიზნით, რომ ატომური იარაღი მისაწვდომი გაეხადათ გფრ-თვის. გაძლიერდა აშშ-ის ჩარევა სამხრ. ვიეტნამისა და ლაოსის საშინაო საქმეებში. 1962 ოქტ. აშშ-ის აგრესიულმა მოქმედებამ კუბის წინააღმდეგ გამოიწვია ე. წ. „კარიბის კრიზისი“, რ-მაც შექმნა აშშ-ის და სსრკ-ის უშუალო შეიარაღებული შეტაკების რეალური საშიშროება. კრიზისი ლიკვიდირებულ იქნა სსრკ-ის ენერგიული მოქმედებით.

1963 წ. 22 ნოემბ. ულტრამემარჯვენეების მიერ ორგანიზებული მტრული კამპანიის ვითარებაში დალასში (ტეხასის შტ.) მოკლეს პრეზიდენტი ჯ. კენედი. კენედის მკვლელობას მოჰყვა ქვეყნის რეაქციული ძალების გააქტიურება. 1964 პრეზიდენტობის კანდიდატად მათ ბ. გოლდუოტერი წამოაყენეს. არჩევნებმა გამარჯვება მოუტანა ვიცე-პრეზიდენტ (კენედის დაღუპვის შემდეგ პრეზიდენტი) ლ. *ჯონსონს*. ჯონსონის პრეზიდენტობის წლებში (1963—69) მძაფრად გამწვავდა სოც. ბრძოლა. გაძლიერდა საგაფიცვო მოძრაობა, მნიშვნელოვნად გაიზარდა ზანგთა მოძრაობა რასობრივი დისკრიმინაციის წინააღმდეგ, სამოქალაქო და სოც. უფლებების მოსაპოვებლად. მარტო 1967—68 ზანგთა მასობრივმა გამოსვლებმა მოიცვა 100-ზე მეტი ქალაქი, მ. შ. აშშ-ის დედაქალაქი ვაშინგტონი. ზანგთა მოძრაობის ახ. ტალღა მოედო ქვეყანას ამ მოძრაობის ერთ-ერთი ხელმძღვანელის მ. ლ. *კინგის* მკვლელობის (1968 წ. 4 აპრ.) შემდეგ. ამ გამოსვლების ჩასახშობად ფართოდ იყენებდნენ პოლიციას და ჯარის ნაწილებს. გაძლიერდა ამერ. იმპერიალიზმის აგრესიულობა, კერძოდ, ბრძოლა ეროვნ.-განმათ. მოძრაობის წინააღმდეგ. 1964—65 ჯონსონის მთავრობამ წამოიწყო აშკარა შეიარაღებული აგრესია ვიეტ. ხალხის წინააღმდეგ. 1965 თებ. დაიწყო ვიეტ. დემოკრ. რესპ. (ვდრ) ტერიტ. ბარბაროსული დაბომბვა. 1965—67 სამხრ. ვიეტნამში გადაიყვანეს აშშ-ის ნახევარმილიონიანი არმია. ვიეტ. ომმა ფართო საპროტესტო მოძრაობა გამოიწვია როგორც აშშ-ში, ისე მრავალ სხვა ქვეყანაში. 1965—66 შემუშავდა „ჯონსონის დოქტრინა“, რ-იც იცავდა აშშ-ის პრეტენზიებს — ყოფილიყო მსოფლიოს ჟანდარმი და სხვა ქვეყნების საშინაო საქმეებში ჩარევის „უფლება“ ჰქონოდა. 1965 აშშ-მა მოაწყო შეიარაღებული ინტერვენცია დომინიკელთა რესპუბლიკაში. 1967-იდან დაწყებული აშშ-ის მთავრობა ხელს უწყობდა ისრაელის აგრესიას არაბ. ქვეყნების წინააღმდეგ და ხელს უშლიდა სსრკ და სხვა მშვიდობისმოყვარე სახელმწიფოების ცდებს მოეწესრიგებინათ ახლო აღმ. კრიზისი.

დემოკრატების მთავრობის მარცხმა საშინაო და საგარეო ასპარეზზე აიძულა ჯონსონი უარი ეთქვა (1968 მარტი) ხელახლა წამოეყენებინა თავისი კანდიდატურა პრეზიდენტის პოსტზე. ვიეტ. მიმართ მთავრობის პოლიტიკის მოწინააღმდეგეთა პოზიციები დემოკრატებს შორის მნიშვნელოვნად დასუსტდა პრეზიდენტობის კანდიდატის სენატორ რ. *კენედის* მკვლელობის შედეგად. დემოკრ. პარტიისაგან პრეზიდენტობის კანდიდატად წამოყენებულ იქნა ვიცე-პრეზიდენტი ჰ. ჰამფრი. დემოკრ. პარტიის ხელმძღვანელობა და ლ. ჯონსონი შეეცადნენ, შეენელებინათ ამომრჩეველთა უკმაყოფილება და განემტკიცებინათ დემოკრატების პოზიციები. 1968 წ. 1 ივლ. აშშ-მა და სსრკ-მა დიდ ბრიტანეთთან ერთად ხელი მოაწერეს ხელშეკრულებას ატომური იარაღის გაუვრცელებლობის შესახებ (აშშ-თვის ძალაში შევიდა 1970 წ. 5 მარტს). 1968 წ. 31 ოქტ. ლ. ჯონსონმა გამოაცხადა, რომ აშშ წყვეტს ვდრ-ის ბომბარდირებას და მზადაა დაიწყოს მოლაპარაკება ვიეტ. მშვიდობიანი მოწესრიგების შესახებ ვდრ-ის, აშშ-ის, სამხრ. ვიეტ. განთავისუფლების ეროვნ. ფრონტისა და საიგონის ადმინისტრაციის მონაწილეობით. მაგრამ ამ დაგვიანებულ ზომებს უკვე აღარ შეეძლო რადიკალურად შეეცვალა ამომრჩეველთა პოლიტ. განწყობილება. 1968 ნოემბ. არჩევნებში გაიმარჯვა რესპ. პარტიის კანდიდატმა რ. ნიქსონმა, რ-მაც საარჩევნო ბრძოლა გააჩაღა ლ. ჯონსონის საშინაო და საგარეო პოლიტიკის კრიტიკის ლოზუნგებით. ხელისუფლების სათავეში რესპუბლიკელების მოსვლას (კონგრესში კი უმრავლესობას დემოკრატები ინარჩუნებდნენ) არ მოჰყოლია ძირეული ცვლილებები ქვეყნის საშინაო და საგარეო პოლიტიკაში. ნიქსონის მთავრობის მრავალგზისმა ცდამ დაეძლია ეკონ. სიძნელეები ქვეყნის შიგნით (წარმოების დაქვეითება, ინფლაციური ტენდენციები) და საერთაშ. ასპარეზზე (საგადასახდელო ბალანსის დეფიციტი, დოლარის მერყეობა) სოც. წინააღმდეგობათა გამწვავება გამოიწვია. გაიზარდა უმუშევრობის დონე (1972 თებ. 5,4 მლნ. კაცი). 1971 აგვ. ნიქსონი იძულებული იყო გამოეცხადებინა საგანგებო მდგომარეობა, დროებით შემოეღო ფასებისა და ხელფასის „გაყინვა“ და აგრეთვე დამატებითი 10% გადასახადი იმპორტზე. მიუხედავად ამ ზომებისა, 1971 წ. 18 დეკ. მთავრობა იძულებული იყო მოეხდინა დოლარის დევალვაცია (7,89%-ით). 1973 წ. 12 თებ. მოხდა დოლარის ხელახალი დევალვაცია (10%-ით). 1969 ივლ. ნიქსონმა გამოაცხადა ე. წ. „გუამის დოქტრინა“, რ-იც ადასტურებდა აშშ-ის მისწრაფებას, კვლავ ეთა-




ფ. ელისი. სატირული ნახატი (ჯამაგირი მიმართავს ფასებს; «ნუ მიმჭყლიტე»)- 1947.



ფ. ბარდი. «მსხვერპლი მოიხელთა».

**სამრეწველო წარმოების მოცულობის ინდექსი**

(100-ად მიჩნეულია, 1963 დონე)

| | |
|---|---|
| 1966 წ. | 128 |
| 1969 წ. | 145 |
| 1970 წ. | 139 |
| 1971 წ. | 140 |
| 1972 წ. | 150 |

**ენერგომოხმარების სტრუქტურა**

(პროცენტობით. 1972)

| | |
|---|---|
| ნავთობი | 45 |
| ბუნებრივი აირი | 31 |
| ნახშირი | 20 |
| ჰიდროენერგია და ატომური ენერგია | 4 |

**მრეწველობის პროდუქცია**

მოსახლეობის ერთ სულზე (1970)

| | |
|---|---|
| ელექტროენერგია | 8 ათ. კვტ·სთ. |
| ნავთობი | 2,3 ტ. |
| ბუნებრივი აირი | 3 ათ. მ³ |
| ნახშირი | 2,6 ტ. |
| ფოლადი | 0,6 ტ. |
| ცემენტი | 0,4 ტ. |
| ქაღალდი და მუყაო | 0,2 ტ. |

მაშა ხელმძღვ. როლი ეროვნ.-განმათ. მოძრაობის ჩახშობაში. ამავე დროს აღნიშნული დოქტრინა ითვალისწინებდა ამერ. მოკავშირეთა უფრო აქტ. მონაწილეობას აზიაში ვაშინგტონის აგრესიული პოლიტიკის გატარებაში. 1970 თებ. ამერ. პრეზიდენტმა „გუამის დოქტრინის" დებულებები მსოფლიოს სხვა რ-ნებზეც განავრცო. ინდოჩინეთში მთავრობამ ამასთანავე წამოაყენა ამ ომის „ვიეტნამიზაციის" პროგრამა. სამხრ. ვიეტნამიდან სახმელეთო ჯარების ნაწილობრივ გამოყვანის პარალელურად აშშ აძლიერებდა ომში ავიაციისა და ფლოტის მონაწილეობას. 1970 აპრ. ამერ. ჯარების დაცვის საბაბით ამერიკელებმა განავრცეს აგრესია კამბოჯაზე, ხოლო 1971 თებ. ლაოსზე. არაერთგზის განაახლეს ვდრ-ის ტერიტ. დაბომბვა. 1973 დასაწყისიდან ცხადი გახდა ვიეტ. ხალხის მნიშვნელოვანი წარმატება ამერ. აგრესიის წინააღმდეგ ბრძოლაში. პარიზში მოლაპარაკების გაჭიანურებისა და სამხ. გამარჯვების მოპოვების წარუმატებელი ცდების შემდეგ აშშ იძულებული გახდა ხელი მოეწერა (1973 წ. 27 იანვ.) შეთანხმებაზე ომის შეწყვეტისა და ვიეტნამში მშვიდობის აღდგენის შესახებ. ამ შეთანხმების შესაბამისად, 1973 მარტის ბოლოსათვის ამერ. ჯარები გაიყვანეს სამხრ. ვიეტნამიდან. მაგრამ ამერ. ავიაცია განაგრძობდა აგრესიულ მოქმედებას ინდოჩინეთში და კამბოჯის ტერიტ. მასირებულ ბომბარდირებას. აშშ-მა შეინარჩუნა მნიშვნელოვანი სამხ. ძალები ტაილანდში და VII ფლოტის ხომალდებზე.

მნიშვნელოვანი შემობრუნება დაიწყო სსრკ-სა და აშშ-ს შორის ურთიერთობაში. 1969 ნოემბ. სსრკ-მა და აშშ-მა დაიწყეს მოლაპარაკება სტრატეგიულ შეიარაღებათა შეზღუდვის შესახებ. ამ მოლაპარაკების მსვლელობაში შეიმუშავეს შეთანხმებანი სსრკ-სა და აშშ-ს შორის ატომური ომის დაწყების საშიშროების შემცირების ღონისძიებათა და სსრკ-აშშ-ის პირდაპირი კავშირის ხაზის სრულყოფის შესახებ (ხელმოწერილია 1971 წ. 30 სექტ.). 1971 თებ. აშშ-მა სსრკ-თან და სხვა ქვეყნებთან ერთად ხელი მოაწერა ხელშეკრულებას ზღვებისა და ოკეანეების ფსკერზე და მათ სიღრმეებში ბირთვული და მასობრივი მოსპობის სხვა სახეობათა იარაღის განლაგების აკრძალვის შესახებ. 1972 წ. 22—30 მაისს შედგა პრეზიდენტ ნიქსონის ოფიც. ვიზიტი სსრ კავშირში და მისი შეხვედრები საბჭ. ხელმძღვანელებთან; ხელმოწერილი იქნა დიდმნიშვნელოვანი დოკუმენტები, მ. შ. „სსრკ-ისა და აშშ-ის ურთიერთობის საფუძვლები", აგრეთვე შეთანხმებანი სტრატეგიულ შეიარაღებათა შეზღუდვის შესახებ. დაიდო შეთანხმებანი მეცნ. და ტექ., კოსმ. მედ., გარემოს დაცვის და სხვ. დარგებში თანამშრომლობის შესახებ. 1972 ოქტ. სსრკ-მა და აშშ-მა ხელი მოაწერეს შეთანხმებას სავაჭრო-ეკონ. ურთიერთობათა დარგში (ვაჭრობის, ლენდ-ლიზის თაობაზე პრეტენზიების მოგვარების, კრედიტების შესახებ). მიღწეულ იქნა შეთანხმება აშშ-ში 1973 ივნ. სკკპ ცკ გენ. მდივნის ლ. ბრეჟნევის ვიზიტის შესახებ. მნიშვნელოვანი ცვლილებები მოხდა აშშ-ჩინეთის ურთიერთობაში. 1972 თებ. ნიქსონი ჩავიდა ჩინეთში. 1972 პრეზიდენტის არჩევნებში ნიქსონმა დამაჯერებელი გამარჯვება მოიპოვა დემოკრ. პარტიის კანდიდატ ჯ. მაკგოვერნზე (ნიქსონმა გაიმარჯვა 49 შტატში 50-იდან). მიუხედავად ამისა, დემოკრატებმა შეინარჩუნეს სრული კონტროლი კონგრესის ორივე პალატაზე. 1969—73 აშშ-ში კიდევ უფრო გაძლიერდა სოც. ბრძოლა. მშრომელთა გამოსვლების საპასუხოდ ქვეყანაში გააქტიურდა სხვადასხვა ჯურის რეაქციული ორგანიზაციების საქმიანობა, მათ რიცხვში სიონისტური ორგანიზაციებისა, რ-ებიც სათავეში ჩაუდგნენ პროვოკაციულ კამპანიას აშშ-ში საბჭ. დაწესებულებებისა და საბჭ. მოქალაქეების წინააღმდეგ. გრძელდებოდა აშშ-ის კომპარტიის დევნა. 1972 შედგა კომპარტიის XX ყრილობა, რ-მაც დასახა მშრომელთა სოც. ინტერესებისა და მშვიდობისათვის ბრძოლის კონკრეტული ამოცანები.

1973 წ. 18—25 ივნ. აშშ-ში საპასუხო ვიზიტით იმყოფებოდა სკკპ ცკ გენ. მდივანი ლ. ბრეჟნევი. მოლაპარაკების დროს, რ-იც ვაშინგტონში, კემპ-დეივიდსა და სანკლემენტში მიმდინარეობდა, ხელი მოაწერეს დიდმნიშვნელოვან დოკუმენტებს: „შეთანხმება სსრკ-ს და აშშ-ს შორის ატომური ომის თავიდან აცილების შესახებ", „სტრატეგიული შეტევითი შეიარაღების შემდგომი შეზღუდვის შესახებ მოლაპარაკების ძირითადი პრინციპები", აგრეთვე შეთანხმებებს ატომური ენერგიის მშვიდობიანი გამოყენების დარგში მეცნ.-ტექ. თანამშრომლობის შესახებ, მსოფლიო ოკეანის კვლევის დარგში თანამშრომლობის შესახებ, ტრანსპორტის დარგში თანამშრომლობის შესახებ და შეთანხმებას სსრკ მთავრობასა და აშშ-ის მთავრობას შორის სოფ. მეურნ. დარგში თანამშრომლობის შესახებ.

სსრკ-ამერ. ახალმა შეთანხმებებმა კიდევ უფრო გააფართოვეს და გააღრმავეს მსოფლიოს ორ უდიდეს სახელმწიფოს შორის ურთიერთსასარგებლო ურთიერთობა და თანამშრომლობა, მნიშვნელოვანი წვლილი შეიტანეს საერთაშ. დაძაბულობის შენელებისა და საყოველთაო მშვიდობის განმტკიცებაში. აშშ-ში ამხ. ლ. ბრეჟნევის ისტ. ვიზიტმა დაადასტურა მშვიდობიანი თანაარსებობის ლენინური პოლიტიკის ცხოველმყოფელი ძალა, ცხადყო, რომ სოციალიზმის სასარგებლოდ ძალთა თანაფარდობის შეცვლამ მსოფლიოში გზა გაუხსნა სხვადასხვა სოც. წყობილების სახელმწიფოთა ურთიერთობაში მშვიდობიანი თანაარსებობის პრინციპების დამკვიდრებას.

1974 წ. 27 ივნისიდან 3 ივლ-მდე საბჭ. კავშირში მიმდინარეობდა საბჭ. კავშირ-ამერ. მესამე შეხვედრა უმაღლეს დონეზე. მას მოჰყვა პრინციპული შეთანხმებების მიღწევა თანამედროვეობის დიდმნიშვნელოვან პრობლემებზე. მოლაპარაკების დროს, რ-იც ლ. ბრეჟნევს, ნ. პოდგორნის, ა. კოსიგინს, ა. გრომიკოს ჰქონდათ აშშ-ის პრეზიდენტ რ. ნიქსონთან, უპირველესი ადგილი ეჭირა ომის საფრთხის შემდგომი შემცირებისა და გამალებული შეიარაღების შეკავების პრობლემებს. მიაღწიეს შეთანხმებას ორი ქვეყნის რაკეტასაწინააღმდეგო თავდაცვის სისტემათა შეზღუდვის შესახებ, ატომური იარაღის მიწისქვეშა გამოცდების შეთანხმებული შეზღუდვის, სტრატეგიული შეტევითი შეიარაღების შეზღუდვის შემდგომ ღონისძიებათა შესახებ, სახელმწიფოთა არსენალიდან ქიმ. იარაღის გამორიცხვის ღონისძიებათა განხორციელების შესახებ. შეთანხმებათა ეს დიდმნიშვნელოვანი კომპლექსი მშვიდობისა და ურთიერთნდობის განმტკიცების გზაზე არსებითი წინსვლის დამადასტურებელია.

ორივე მხარემ გამოთქვა მტკიცე გადაწყვეტილება ერთად განახორციელონ ღონისძიებანი ომის საფრთხის აღსაკვეთად, გამალებული შეიარაღების შესაზღუდავად და საბოლოო ანგარიშით მის შესაწყვეტად.

მოლაპარაკების შედეგად შემდგომი დიდი ნაბიჯები გადაიდგა ორი სახელმწიფოს მრავალმხრივი ურთიერთობის გაფართოების გზაზე. დაიდო ახ. შეთანხმებანი ჯანმრთელობის დაცვის, ენერგეტიკის, საბინაო და სხვა სახეობათა მშენებლობის დარგში თანამშრომლობის შესახებ და გრძელვადიანი შეთანხმება ეკონ., სამრეწვ. და ტექ. თანამშრომლობის ხელშეწყობის შესახებ.

განვლილმა ორმა წელმა დაადასტურა, თუ რა სასარგებლო ზემოქმედების მოხდენა შეუძლია მთელ მსოფლიოში პოლიტ. კლიმატის გაჯანსაღებაზე საბჭ. კავშირ-ამერ. ურთიერთობის გაუმჯობესებას.

საბჭ. კავშირ-ამერ. ურთიერთობის განვითარების პერსპექტივების შესახებ ლ. ბრეჟნევმა 1974 წ. 2 ივლ. თავის სიტყვაში აღნიშნა: „წინ არის ახალი ჰორიზონტები, თანამშრომლობის ახალი სფეროები ორი დიდი ხალხისა და მთელი დედამიწის მშვიდობიანი ადამიანების სასარგებლოდ დიდი მასშტაბის ეკონომიკურ პერსპექტივებსა და ენერგიის ახალი წყაროების ათვისებაში. ტრანსპორტის მაგისტრალებზე, მეცნიერთა ლაბორატორიებში, არქიტექტორთა საპროექტო დარბაზებში — ყველგან აღმოცენდება ჩვენი ქვეყნების ნაყოფიერი ურთიერთხელსაყრელი თანამშრომლობის ახალი ყლორტები მშვიდობის საკეთილდღეოდ, ადამიანთა უკეთესი ცხოვრების საკეთილდღეოდ".

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., ამერიკელ მუშათა წარმატებანი, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 18; მ ი ს ი ვ ე, იმპერიალიზმი, როგორც კაპიტალიზმის უმაღლესი სტადია, იქვე, ტ. 22; მ ი ს ი ვ ე, წერილი ამერიკელ მუშებს, იქვე, ტ. 28; **М а р к с К., Гражданская война, в Соединенных Штатах, М а р к с К. и Э н г е л ь с Ф., Соч., 2 изд., т. 15; Э н г е л ь с Ф., Уроки американской войны,** იქვე; მ ი ს ი ვ ე, **О концентрации капитала в Соединенных Штатах,** იქვე, **т. 19; А п т е к е р Г., История американского народа, [пер. с англ.], т. 1—2, М., 1961—62; Б а б и н А. В., История Сев.-Амер. Соединенных Штатов, т. 1—2, СПб., 1912; Е ф и м о в А. В., США. Пути развития капитализма (Доимпериалистич. эпоха), М., 1969; З а с л а в с к и й Д. О., Очерки истории Сев.-Амер. Соединенных Штатов XVIII и XIX вв., М., 1931; И в а н о в Р. Ф., В. И. Ленин о США, М, 1965; Л а н В. И., Классы и партии в США, 2 изд., М., 1937; Очерки новой и новейшей истории США, т. 1—2, М., 1960; Ф о с т е р У., Очерк политической истории Америки, пер. с англ., 2 изд., М., 1955; A history of American life, v. 1—13, N. Y., 1927—48; F a u l k n e r H. U., American political and social history, 7 ed., N. Y., [1957]; The American nation. A history, ed. by A. B. Hart, v. 1—28, N. Y., 1904—35;**

**США. Канада. Рекомендательный указатель литературы, М., 1964; M u g r i d g e D. H., American history and civilization. A list of guides..., 2 ed., Wash., 1951.**

## VI. პოლიტიკური პარტიები, პროფკავშირები და სხვა საზოგადოებრივი ორგანიზაციები

**პოლიტიკური პარტიები.** აშშ-ში მოქმედებს ე. წ. ორპარტიული სისტემა. ხელისუფლების სათავეში ერთმანეთს ცვლის მონოპ. კაპიტალის ორი პარტია: დ ე მ ო კ რ ა ტ ი უ ლ ი პ ა რ ტ ი ა, რ-იც შეიქმნა 1828, და რ ე ს პ უ ბ ლ ი კ უ რ ი პ ა რ ტ ი ა — შეიქმნა 1854. ა შ შ-ш ი კ ო მ უ ნ ი ს ტ უ რ ი პ ა რ ტ ი ა შეიქმნა 1919. არსებობს აგრეთვე მთელი რიგი მცირერიცხოვანი პარტიები და დაჯგუფებები, რ-ებიც რაიმე მნიშვნელოვან პოლიტ. როლს არ ასრულებენ.

**პროფკავშირები, მეწარმეთა გაერთიანებანი და სხვა საზოგადოებრივი ორგანიზაციები.** ამერ. პროფკავშირები აერთიანებენ 20 მლნ-მდე კაცს. ყველაზე დიდი პროფკავშირული გაერთიანებაა ა მ ე რ ი კ ი ს შ რ ო მ ი ს ფ ე დ ე რ ა ც ი ა — ს ა წ ა რ მ ო ო პ რ ო ფ კ ა ვ შ ი რ ე ბ ი ს კ ო ნ გ რ ე ს ი (ა შ ფ — ს პ კ), შეიქმნა 1955. აერთიანებს 120 პროფკავშირს. მის შემადგენლობაშია 16 მლნ-მდე წევრი; პ რ ო ფ კ ა ვ შ ი რ უ ლ ი მ ო ქ მ ე დ ე ბ ი ს გ ა ე რ თ ი ა ნ ე ბ ა, შეიქმნა 1968.

აერთიანებს 4 მლნ-მდე წევრს; მრეწველთა ეროვნული ასოციაცია, შეიქმნა 1895; ამერიკელ ბანკირთა ასოციაცია, შეიქმნა 1875; აშშ-ის სავაჭრო პალატა, შეიქმნა 1912; გაზეთების გამომცემელთა ამერიკული ასოციაცია, შეიქმნა 1887; მეცნიერების განვითარებისათვის ხელშემწყობი ამერიკული ასოციაცია, შეიქმნა 1848; სტუდენტთა ეროვნული ასოციაცია, შეიქმნა 1947; განთავისუფლების ახალგაზრდა მუშათა კავშირი — ახალგაზრდული კომუნისტური ორგანიზაცია, შეიქმნა 1970 და სხვ.

**ტერორისტული და რასისტული ორგანიზაციები.** კუკლუქს-კლანი, დაარსდა 1865; ჯონ ბერჩის საზოგადოება (ფაშისტური ყაიდის რეაქციული ორგანიზაცია), დაარსდა 1958; მინიტმენები (ნახევრად საიდუმლო გასამხედროებული ფაშისტური ტიპის ორგანიზაციები), მოქმედებს 1951-იდან; თეთრ მოქალაქეთა საბჭოები, დაარსდა 1954.

**ზანგთა ორგანიზაციები, რ-ებიც იბრძვიან რასობრივი დისკრიმინაციის წინააღმდეგ.** ფერადკანიანი მოსახლეობის პროგრესის ხელშემწყობი ეროვნული ასოციაცია, შეიქმნა 1909; რასობრივი თანასწორობის კონგრესი, შეიქმნა 1942; ქრისტიანული ხელმძღვანელობის კონფერენცია სამხრეთში, შეიქმნა 1957; „შავი პანტერები“, შეიქმნა 1966; ამერიკა-საბჭოთა კავშირის მეგობრობის ეროვნული საბჭო, შეიქმნა 1943; გონივრული მშვიდობისათვის მებრძოლ მოქალაქეთა ორგანიზაცია (1969-მდე — გონივრული ატომური პოლიტიკისათვის ბრძოლის ეროვნული კომიტეტი); ლიბერალური პაციფისტური ორგანიზაცია, შეიქმნა 1957; „ქალებო, იბრძოლეთ მშვიდობისათვის!“, შეიქმნა 1961.

## VII. ეკონომიკურ-გეოგრაფიული ნარკვევი.

**ეკონომიკის ზოგადი დახასიათება.** აშშ კაპიტალ. სამყაროს ყველაზე დიდი და ეკონომიკურად განვითარებული ქვეყანაა, რ-იც სხვა ქვეყნებს მნიშვნელოვნად უსწრებს სამრეწვ. და სას.-სამ. წარმოების მთლიანი ეროვნ. პროდუქტის მოცულობით, შრომის მწარმოებლურობითა და კაპიტალის გატანით. II მსოფლიო ომის წლების (1939—45) შემდეგ აშშ-ის წილი მსოფლიო მეურნეობაში თანდათან კლებულობს; ეკონ. ზრდის ტემპებით შესამჩნევად ჩამორჩება იაპონიას და ევრ. ბევრ ქვეყანას. აშშ-ის წილი კაპიტალ. სამყაროს სამრეწვ. წარმოებაში შეადგენდა (%-ობით): 1938 წ. — 36,0, 1950 წ. — 54,6, 1960 წ. — 45,7, 1965 წ. — 45,4, 1969 წ. — 43,4, 1972 წ. — 40,8. კაპიტალ. სამყაროს სასაქონლო სას.-სამ. წარმოებაში აშშ-ის წილი დაახლ. 1/3-ს შეადგენს. აშშ I ადგილზეა საგარეო ვაჭრობის ბრუნვით (16,7% ექსპორტის ღირებულებისა 1965 წ. და 13,4% — 1972) და კაპიტალის გატანით. ამერ. კორპორაციების პირდაპირი ინვესტიციების საერთო ჯამი საზღვარგარეთ 90 მლრდ. დოლარზე მეტია, აქედან დაახლ. 33% მოდის დას. ევრ. ქვეყნებზე, შემდეგ კანადასა და ლათ. ამერიკაზე.

აშშ ტექ.-ეკონ. თვალსაზრისით მაღალგანვითარებული და ამასთან მკვეთრი სოც. კონტრასტების ქვეყანაა, სადაც კაპიტალიზმისათვის დამახასიათებელი წინააღმდეგობები განსაკუთრებული ძალით ვლინდება. აშშ-ის ეკონომიკას განაგებს ერთი მუჭა უდიდესი მონოპოლიები. 18 წამყვანი საფინანსო-მონოპ. ჯგუფი ფლობს საბანკო აქტივების დაახლ. 70%-ს, მრეწვ. ძირითადი ფონდების 85%-ზე მეტს და იღებს წმინდა მოგების დაახლ. 85%-ს. მ. შ. გამოირჩევა მორგანისა და როკფელერის ფინანსური ჯგუფები; სწრაფად იზრდება კალიფორნიისა და ტეხასის ჯგუფები, რ-ებიც მჭიდროდ არიან დაკავშირებულნი სამხ. ბიზნესთან. სულ უფრო ვითარდება სახელმწ.-მონოპ. კაპიტალიზმი. ეკონ. მილიტარიზაცია ხელს უწყობს სამხ.-სამრეწვ. ფირმების სამხ. უწყებებთან შეზრდას და სამხ.-სამრეწვ. კომპლექსის შექმნას, რაც დიდ გავლენას ახდენს აშშ-ის ცხოვრების ყველა მხარეზე. სამხ. ხარჯებმა 1972 შეადგინა 85 მლრდ. დოლარი.

კაპიტალიზმის საერთო კრიზისმა ღრმა კვალი დააჩნია აშშ-ის ეკონომიკას. სამრეწვ. სიმძლავრეების დატვირთვის კოეფიციენტი საგრძნობლად შემცირდა. იმატა ქრონ. უმუშევრობამ. 1973 ბოლოსათვის სამუშაო არ ჰქონდა ეკონომიკურად აქტ. მოსახლ. თითქმის 5%-ს, უფრო მეტია ნაწილობრივ უმუშევარი. I და II მსოფლიო ომებს შორის პერიოდში აშშ-მა სამჯერ განიცადა ეკონ. კრიზისი (1920—21, 1929—33, 1937—39). არაერთხელ შემცირდა წარმოების მოცულობა ომის შემდგომ წლებშიც, მ. შ. 1969—71. კაპიტალიზმის პირობებში სამეცნ.-ტექ. რევოლუციამ შრომის მწარმოებლურობის ზრდასთან ერთად გამოიწვია ბუნებრივი რესურსების კიდევ უფრო მეტი განადგურება და გარემოს გაჭუჭყიანებასთან დაკავშირებული პრობლემების მკვეთრი გამწვავება, განსაკუთრებით დიდ ქალაქებში.

**მრეწველობა.** მეურნ. სტრუქტურით აშშ ინდუსტრ.-აგრ. ქვეყანაა. 1972 მრეწველობაში დასაქმებულ პირთა რიცხვი თითქმის 7-ჯერ აღემატებოდა სოფ. მეურნეობაში დასაქმებულთა რიცხვს, ხოლო დამუშავებითი მრეწვ. პროდუქციის პირობითად წმინდა ღირებულება 7-ჯერ სჭარბობდა სოფ. მეურნ. სასაქონლო პროდუქციას. სამრეწვ. წარმოების მოცულობის ინდექსი (100-ად მიჩნეულია 1963 დონე) შეადგენდა: 128 — 1966 წ.; 145 — 1969 წ.; 139 — 1970 წ.; 140 — 1971 წ.; 150 — 1972 წ. სამეცნ.-ტექ. რევოლუციის ეპოქაში აშშ-ის მეურნეობის ცალკეული დარგები არათანაბარზომიერად ვითარდება. უფრო სწრაფად იზრდება ახ. დარგები, რ-ებიც განსაზღვრავენ ტექ. პროგრესს და დაკავშირებული არიან სამხ. წარმოებასთან (რაკეტულ-კოსმ., რადიოელექტრონული, ატომური, ნავთობქიმ., მსუბუქი ლითონების წარმოება). სწრაფი ტემპით იზრდება ელექტროენერგიის წარმოება. ენერგომოხმარების სტრუქტურა 1972 (%-ობით): ნავთობი — 45, ბუნებრივი აირი — 31, ნახშირი — 20, ჰიდროენერგია და ატომური ენერგია — 4. 1960—70 წწ. ელექტროსადგურების დადგმული სიმძლავრე გაორკეცდა და 350 მლნ. *კვტ* მიაღწია. 60-იანი წწ. შუა ხანიდან სწრაფად ვითარდება ბირთვული ენერგეტიკა. 1972 მოქმედი ატომური ელექტროსადგურების სიმძლავრემ 14 მლნ. *კვტ* გადააჭარბა, ხოლო მშენებარე და დაპროექტებულთა სიმძლავრემ — 130 მლნ. *კვტ*-ს. 1970 სამთომოპოვებით მრეწველობაში დასაქმებული იყო 631 ათ. კაცი, დამუშავებითში — 19,8 მლნ. (მ. შ. 14,3 მლნ. მუშა, რ-თა წილი თანდათან კლებულობს), მშენებლობაში — 4,6 მლნ. განვითარებულია როგორც მძიმე, ისე მსუბუქი მრეწველობა. მეტალურგიაში, მანქანათმშენებლობაში, ქიმ. მრეწველობასა და ენერგეტიკაში მუშაობს მთელ დამუშავებით



ნავთობის სარეწი კალიფორნიაში.

მრეწველობაში დასაქმებულ პირთა 60%-ზე მეტი. აშშ-ის მრეწველობის ტერიტ. განლაგება არათანაბარია. მთლიანი სამრეწვ. პროდუქციის თითქმის 2/3-ს ჩრდ. შტატები იძლევა. უკანასკნელი ათეული წლების მანძილზე შეიმჩნევა ზოგიერთი დარგის (საავიაციო, ქიმ., საფეიქრო მრეწვ.) გადანაცვლება ინდუსტრ. ჩრდ.-აღმ-იდან სამხრ. და დას. შტ-ებში, განსაკუთრებით კალიფორნიასა და ტეხასში.

აშშ-ს მრავალფეროვანი სასარგებლო წიაღისეულის დიდი მარაგი აქვს. იგი კაპიტალ. ქვეყნებს შორის I ადგილზეა ნახშირის, ნავთობის, ბუნებრივი აირის, ურანის კონცენტრატების, რკინის მადნის, ფერადი ლითონების (დიდი ნაწილის) მადნის, ფოსფორიტების, გოგირდისა და სხვ. მოპოვებით. სამთომოპოვებითი მრეწვ. პროდუქციის (ღირებულებით) დაახლ. 3/4-ს შეადგენს სათბობი, 1/10-ს — ლითონების მადანი, თითქმის 1/6-ს — ქიმ. ნედლეული და საშენი მასალა. ნავთობისა და აირის მოპოვების მთავარი რ-ნია სამხრ.-დას. ცენტრი (თითქმის 1/2 მოდის ტეხასის შტატზე), ნახშირისა — აპალაჩის მთისწინეთი (დას. ვირჯინისა და პენსილვანიის შტატები). II მსოფლიო ომამდე აშშ იყო მინერ. ნედლეულისა და სათბობის უდიდესი ექსპორტიორი; ამჟამად კი იმპორტიორია (უმთავრესად ნავთობი, რკინის მადანი, ფერადი ლითონების მადანი და კონცენტრატები). აშშ-ის ეკონომიკა სულ უფრო დამოკიდებული ხდება შემოტანილ ნედლეულზე. ნავთობგადასამუშავებელი ქ-ნების სიმძლავრეა (1972) დაახლ. 680 მლნ. ტ. ნავთობგადამუშავებისა და ნავთობქიმ. მთავარი რ-ნებია მექსიკის ყურისა და ატლანტის ოკ. სანაპიროები. ნავთობპროდუქტების მოხმარება 750 მლნ. ტ-ზე მეტია. ნავთობის მრეწველობაში ბატონობს მსხვილი მონოპოლიები, როკფელერის „სტანდარდ ოილ ოვ ნიუ-ჯერსის“ მეთაურობით. ფოლადსადნობი აგრეგატების საერთო სიმძლავრე 1971 დაახლ.



დეტროიტის ერთ-ერთი საავტომობილო ქარხნის ამწყობი კონვეიერი.



სინთეტიკური კაუჩუკის ქარხანა ქ. პორტ-ნეჩეზში.

180 მლნ. ტ შეადგენდა. შავი ლითონების წარმოება ნელა იზრდება, მიმდინარეობს მისი ხელახალი ტექ. აღჭურვა. შავი მეტალ. მთავარი რ-ნებია ჩიკაგო და პიტსბურგ-იანგსტაუნი.

ცხრ. 2.—მრეწველობის პროდუქციის ძირითად სახეობათა წარმოება

| პროდუქციის სახეობა | 1937 | 1958 | 1969 | 1972 |
|---|---|---|---|---|
| ქვანახშირი (მლნ. ტ) | 404 | 372 | 494 | 547 |
| ნავთობი (მლნ. ტ) | 173 | 331 | 455 | 466 |
| ბუნებრივი აირი (მლრდ. $მ^3$) | 70 | 312 | 580 | 638 |
| რკინის მადანი[1] (მლნ. ტ) | 37 | 37 | 50 | 77 |
| ელექტროენერგია (მლრდ. *კვტ. სთ*) | 147 | 725 | 1550 | 1853 |
| თუჯი (მლნ. ტ) | 38 | 53 | 85 | 81 |
| ფოლადი (მლნ. ტ) | 51 | 77 | 128 | 121 |
| ნაგლინი (მლნ. ტ) | 35 | 54 | 85 | — |
| ალუმინი (პირველადი) (მლნ. ტ) | 0,1 | 1,7 | 3,4 | 3,7 |
| ავტომანქანა (მლნ. ც.) | 4,8 | 5,1 | 10,1 | 11,3 |
| მ. შ. მსუბუქი (მლნ. ც.) | 3,9 | 4,3 | 8,2 | 8,8 |
| ტრაქტორი (ბაღ-ბოსტნის ტრაქტორის გარეშე, ათ. ც.) | 272 | 266 | 210 | 219 |
| რადიომიმღები (მლნ. ც.) | 8 | 13 | 21 | — |
| ცემენტი (მლნ. ტ) | 20 | 55 | 65 | 75 |
| გოგირდმჟავა (მლნ. ტ) | 5 | 14 | 26 | 28 |
| პლასტმასა (მლნ. ტ) | 0,1 | 2,1 | 7,7 | 9,0 |
| სინთეზური კაუჩუკი (მლნ. ტ) | — | 1,1 | 2,3 | 2,5 |
| ქიმიური ბოჭკო (მლნ. ტ) | 0,5 | 1,2 | 2,3 | 3,0 |
| მ. შ. სინთეზური (მლნ. ტ) | — | 0,2 | 1,6 | 2,4 |
| ბამბის ქსოვილები (მლრდ. *მ*) | 7,8 | 8,2 | 6,5 | 5,2 |
| შალის ქსოვილები (მლნ. *მ*) | 500 | 248 | 208 | 102 |
| ფეხსაცმელი (მლნ. წყვილი) | 412 | 587 | 582 | — |

[1] მადანში ლითონის შემცველობის მიხედვით.

აშშ-ის მანქანათმშ. პროდუქციის დიდი მრავალფეროვნებით ხასიათდება. მნიშვნელოვანი ადგილი უკავია ავტომანქანების წარმოებას, რ-იც კონცენტრირებულია დიდი ტბების რ-ნში (უმთავრესად მიჩიგანის შტატში). მისი მთავარი ცენტრია დეტროიტი — საავტ. მონოპოლიების „დიდი სამეულის" („ჯენერალ მოტორზი", „ფორდი" და „კრაისლერი") შტაბ-ბინა. საავიაციო და რაკეტულ-კოსმ. მრეწვ. უმთავრესად სამხ. დაკვეთებს ასრულებს; იგი ყველაზე მეტად განვითარებულია წყნარი ოკ. სანაპიროზე (ლოს-ანჯელესში, აგრეთვე სიეტლში, სან-დიეგოში, სან-ხოსეში), იზრდება ამ დარგების ცენტრები სამხრეთშიც (ფორტ-უერთი, დალასი, ატლანტა და სხვ.). აშშ კაპიტალ. ქვეყნებს შორის I ადგილზეა სამგზავრო თვითმფრინავებისა და შვეულმფრენების წარმოებით.

მშენებარე სავაჭრო გემების ტონაჟით აშშ 1970 კაპიტალ. ქვეყნებს შორის X ადგილზე გამოვიდა. 1972 წყალში ჩაუშვეს გემები, რ-თა საერთო ტონაჟია 611 ათ. ტ (იაპონიაში 12,3 მლნ. ტ). გაცილებით მეტია სამხ. გემების (მ. შ. ატომურძრავიანი) მშენებლობის მოცულობა. გემთმშენებლობის ცენტრებია ბოსტონი, ნიუ-იორკი, ფილადელფია, ბალტიმორი, ნიუპორტ-ნიუზი — ატლანტის ოკ. სანაპიროზე, სან-ფრანცისკო და სიეტლ-ბრემერტონი — წყნარი ოკ. სანაპიროზე. ატომური წყალქვეშა ნავების მშენებლობის მთავარი ცენტრია გროტონი (ახალი ინგლისი). სამრეწვ. მოწყობილობის წარმოება თავმოყრილია უმთავრესად ატლანტის ოკ. სანაპიროზე და ტბებისპირეთში, სამრეწვ. თვალსაზრისით ქვეყნის ყველაზე უფრო განვითარებულ, ე. წ. ინდუსტრ. აღმოსავლეთის ფარგლებში. ელექტროტექნიკის, ელექტრონიკის და ავტომატიზაციის საშუალებათა წარმოების ცენტრებია ნიუ-იორკი, ჩიკაგო, სკენექტადი, სირაკიუსი, სან-ფრანცისკო, ლოს-ანჯელესი, მაიამი.

| მიწის ფონდი (პროცენტობით) | |
|---|---|
| სახნავი მიწა | 20 |
| სათიბ-საძოვარი | 50 |
| ტყე | 16 |

| მეცხოველეობა (მლნ., 1972) | |
|---|---|
| მსხვილი რქოსანი საქონელი | 117,9 |
| ღორი | 63 |
| ცხვარი | 18,5 |

ქიმ. მრეწველობაში ძირითად ქიმიასთან (მინერ. მჟავებისა და ტუტეების, სასუქების წარმოება) ერთად სულ უფრო დიდი მნიშვნელობა ენიჭება ნავთობქიმიას, რ-იც მჭიდროდაა დაკავშირებული ნავთობისა და აირის გადამუშავებასთან, ამასთანავე ხდება ქიმ. მრეწვ. ნაწილობრივი გადაადგილება ჩრდ-იდან ნავთობითა და აირით მდიდარ სამხრ.-დას. ცენტრში, განსაკუთრებით მექსიკის ყურის სანაპიროზე (ჰიუსტონი).

ატომურ მრეწველობაში, რ-იც უმთავრესად სამხ. წარმოებას ემსახურება, გამოირჩევა ბირთვული საწვავის მწარმოებელი უდიდესი საწარმოები, მ. შ. ქ-ნები, სადაც მიიღება ურან-235; ცენტრებია ოკ-რიჯი (ტენესის შტ.), პადიუკა (კენტუკის შტ.), პორტსმუთი (ოჰაიოს შტ.). სავანა-რივერის (სამხრ. კაროლინის შტ.) კომბინატსა და ჰანფორდის (ვაშინგტონის შტ.) ქ-ნაში ღებულობენ ტრიტიუმს და პლუტონიუმს. ატომური ელექტროსადგურების სწრაფმა ზრდამ აამაღლა მოთხოვნილება ბირთვულ საწვავზე. ურანის კონცენტრატების (ურანის შემცველობის მიხედვით) მოპოვებამ 1972 წ. 12,4 ათ. ტ მიაღწია.

ძლიერ განვითარებულია ფართო მოხმარების საგნების წარმოება. გამოირჩევა საფეიქრო (ახალი ინგლისის და სამხრეთ შტ-ებში), სამკერვალო (მთავარი ცენტრი ნიუ-იორკი) და სატრიკოტაჟო წარმოება. კვების მრეწვ. წამყვანი დარგები (ხორცსაკონსერვო, რძის, შაქრის საფქვავი, თამბაქოს) უმთავრესად ადგილ. ნედლეულს ამუშავებენ. 1970 მრეწვ. პროდუქციის მნიშვნელოვან სახეობათა წარმოება მოსახლ. ერთ სულზე შეადგენდა: ელექტროენერგიისა — 8 ათ. *კვტ·სთ.*, ნავთობისა — 2,3 ტ, ბუნებრივი აირისა — 3 ათ. $მ^3$, ნახშირისა — 2,6 ტ, ფოლადისა — 0,6 ტ, ცემენტისა — 0,4 ტ, ქაღალდისა და მუყაოსი — 0,2 ტ. მრეწველობის პროდუქციის ძირითად სახეობათა წარმოების შესახებ იხ. ცხრ. 2.

**სოფლის მეურნეობა.** აშშ-ის სოფ. მეურნეობისთვის დამახასიათებელია კაპიტალ. ურთიერთობათა განვითარების მაღალი დონე, წარმოების სასაქონლო ხასიათი, მკვეთრად გამოხატული რ-ნული სპეციალიზაცია, მექანიზაციის საშუალებათა ფართო გამოყენება. პროდუქციის ძირითად ნაწილს ინდუსტრ. ტიპის დიდი ფერმები იძლევა. 1970 მთელი ფერმების 8%-მა ქვეყანას სოფ. მეურნ. სასაქონლო პროდუქციის 55%-ზე მეტი მისცა. წვრილი ფერმები ვერ უძლებენ კონკურენციას და კოტრდებიან. ფერმების რიცხვი წლითიწლობით მცირდება. 1935 იყო 6,8 მლნ. ფერმა, 1970 წ.—3 მლნ-ზე ნაკლები. ფერმების რიცხვი, რ-ებიც 100 ათ. დოლარზე მეტი ღირებულების სასაქონლო პროდუქციას იძლევიან, გაიზარდა 31 ათ-იდან (1964) 52 ათ-მდე (ფერმების საერთო რიცხვის 2%, 1969). ამ დროს მათ ქვეყანას მთელი აშშ-ის სოფ. მეურნ. სასაქონლო პროდუქციის 33% მისცეს. II მსოფლიო ომის შემდეგ ძირეული ცვლილებანი მოხდა სამხრეთის სოფ. მეურნეობაში, სადაც მანამდე ძლიერი იყო ფეოდალიზმის გადმონაშთები და გავრცელებული იყო წილობრივი იჯარა, განსაკუთრებით ბამბის წარმოებაში. იქ წვრილი ფერმების ადგილზე შეიქმნა დიდი „ბამბის ფაბრიკები", რ-ებიც წარმოების ორგანიზაციით ჩრდილოეთის „მარცვლეულის ფაბრიკების" მსგავსია. მაღალია და კიდევ უფრო იზრდება სოფ. მეურნ. მექანიზაციისა და ქიმიზაციის დონე. აღსანიშნავია, რომ ტრაქტორებისა და ძირითადი სას.-სამ. მანქანების პარკის რიცხვი მცირდება, სიმძლავრე კი იზრდება. 1972 ფერმებში ითვლებოდა (ათ. ცალი): ტრაქტორი (ბაღ-ბოსტნების ტრაქტორების გარეშე) — 4469, სატვირთო ავტომანქანა — 2943, მარცვლეულისა და სიმინდის კომბაინი — 1318. სამეცნ.-ტექ. რევოლუცია განსაკუთრებული ძალით დაეტყო აშშ-ის სოფ. მეურნეობას, სადაც შრომის მწარმოებლურობა უფრო სწრაფად იზრდება, ვიდრე მრეწველობაში. ამან გამოიწვია სოფ. მეურნ. პროდუქციის ერთეულის წარმოებაზე შრომითი დანახარჯების შემცირება და მოსავლიანობის მკვეთრი ზრდა. ამის გამო შიგა ბაზრის შეზღუდული ტევადობის პირობებში შემცირდა სოფ. მეურნ. დასაქმებულთა რაოდენობა (8 მლნ. — 1947; 3,5 მლნ. — 1970). სოფ. მეურნეობაზე მონოპ. კონტროლმა წარმოშვა ე. წ. აგრობიზნესი, რ-იც წარმართავს სოფ. მეურნ. პროდუქციის წარმოებას, მის გადამუშავებას და გასაღებას. სას.-სამ. შრომა სულ უფრო უახლოვდება ინდუსტრ. შრომას.

ცხრ. 3.—ძირითადი სას.-სამ. კულტურების ნათესი ფართობი და მოსავალი

| | ფართობი (მლნ. *ჰა*) | | | | მოსავალი (მლნ. ტ) | | | |
|---|---|---|---|---|---|---|---|---|
| | 1948-52[1] | 1960 | 1968 | 1972 | 1948-52[1] | 1960 | 1968 | 1972 |
| ხორბალი | 27,8 | 21,0 | 22,4 | 19,1 | 31,1 | 36,9 | 42,9 | 42,1 |
| სიმინდი | 29,9 | 29,0 | 22,6 | 23,2 | 74,3 | 99,2 | 111,6 | 141,6 |
| სოია (მარცვალი) | 5,1 | 9,6 | 11,6 | 18,5 | 7,3 | 15,1 | 30,2 | 34,6 |
| შვრია | 15,3 | 10,8 | 7,1 | 5,5 | 19,0 | 16,8 | 13,6 | 10,0 |
| ბრინჯი (გაუწმენდავი) | 0,75 | 0,65 | 0,95 | 0,7 | 1,9 | 2,5 | 4,7 | 3,9 |
| კარტოფილი | 0,66 | 0,57 | 0,56 | 0,51 | 10,7 | 11,7 | 13,3 | 13,4 |
| ბამბა (ბოჭკო) | 9,8 | 6,2 | 4,1 | 5,3 | 3,1 | 3,1 | 2,4 | 3,0 |

[1] საშ. წლიური.

აშშ-ის მიწის ფონდში (770 მლნ. *ჰა* ალასკის გარეშე) სახნავ მიწას უჭირავს დაახლ. 20%, სათიბ-საძოვარს — 50%, ტყეს — 16%. ფერმებს უკავია 400 მლნ. *ჰა*-ზე მეტი. ქვეყნის ყველაზე უფრო ნოტიო აღმ. ნაწილში მიწის ფონდში ჭარბობს დამუშავებული მიწები და ტყეები, მშრალ დასავლეთში — საძოვრები. აქ ბევრია გამოუყენებელი ადგილი. სახ-



რანჩო. ვაიომინგის შტატი.

ნავი მიწის წილი ფერმებში განსაკუთრებით დიდია პრერიების მხარეში შიგა ვაკეებზე, სადაც იგი ზოგან (მაგ., აიოვის შტ.) 90—95%-ს აღწევს. სარწყავი მიწების საერთო ფართ. 20 მლნ. *ჰა*-ზე მეტია, მათგან 2/3-ზე მეტი დასავლეთის შტატებშია. ვიწრო საწარმოო სპეციალიზაციის შედეგად აშშ-ის ტერიტორიაზე შეიქმნა რამდენიმე სას.-სამ. სარტყელი: სარძევე მეცხოველეობის, ხორბლის, სიმინდის, ბამბისა და ა. შ.

აშშ კაპიტალ. ქვეყნებს შორის I ადგილზეა სიმინდის, ხორბლის, სოიის, ბამბის, თამბაქოს, ხორცისა და რძის წარმოების მიხედვით. სოფ. მეურნ. ძირითადად აკმაყოფილებს აშშ-ის მოსახლ. მოთხოვნილებას საკვებ პროდუქტებსა და ტექ. კულტურებზე და იძლევა საექსპორტო პროდუქციის მნიშვნელოვან ნაწილს. ამავე დროს აშშ-ს დიდი რაოდენობით შეაქვს ტროპ. ზონის სას.-სამ. პროდუქტები, უმთავრესად ბანანი და სხვ. ხილი, ყავა, კაკაო და ლერწმის შაქარი. მნიშვნელოვანი მარცვლეული კულტურაა სიმინდი, რ-იც უმთავრესად ცხოველების საკვებად იხმარება. მთავარი სასურსათო კულტურაა ხორბალი. დიდი მნიშვნელობა აქვს სოიას, საკვებ ბალახს (განსაკუთრებით იონჯას), სხვადასხვა ხილს (მ. შ. ციტრუსები მოჰყავთ კალიფორნიასა და ფლორიდაში) და ბოსტნეულს. შაქრის ლერწამი მოჰყავთ მექსიკის ყურის სანაპირო რ-ნებში, შაქრის ჭარხალი — ტბებისპირეთში, კოლორადოში, აიდაჰოში და ა. შ. სამხრ. შტატების ეკონ. ისტორიაში უდიდესი როლი შეასრულა ბამბამ. II მსოფლიო ომის შემდეგ ბამბის ნათესები აშშ-ში მკვეთრად შემცირდა, რაც დაკავშირებულია მსოფლიო ბაზარზე კონკურენციის ზრდასა და ქიმ. ბოჭკოს წარმოების სწრაფ განვითარებასთან. ბამბის მოყვანის მთავარი რ-ნებია მდ. მისისიპის ქვემო დინების ჭალა და ტეხასის შტ., აგრეთვე კალიფორნია და არიზონა, სადაც სარწყავ მიწებზე მოჰყავთ ძვირფასი გრძელბოჭკოვანი ჯიშები. ბამბის თესლი სოიასა და არაქისთან ერთად აშშ-ის მცენარეული ზეთის წარმოების ერთ-ერთი მთავარი წყაროა, ხოლო კოპტონს ფართოდ იყენებენ საკვები კონცენტრატების დასამზადებლად. სამხრ. შტატებში მოჰყავთ თამბაქო (793 ათ. *ტ*, 1972). ძირითადი სას.-სამ. კულტურების ნათესი ფართობისა და მოსავლის შესახებ იხ. ცხრ. 3.

სოფ. მეურნ. სასაქონლო პროდუქციის დაახლ. 55%-ს მეცხოველეობა იძლევა. საქონლის სულადობა 1972 წ. 1 იანვ. მონაცემებით (მლნ. სული): მსხვ. რქ. საქონელი — 117,9 (მ. შ. სარძევე ძროხა — 12,3), ღორი — 63, ცხვარი — 18,5. მნიშვნელოვნად გაიზარდა მეფრინველეობა (435 მლნ. ფრთა, „ბროილერების“ გარდა); წიწილებსა („ბროილერი“) და კვერცხს აწარმოებენ მსხვილი მაღალმექანიზებული ფ-კები.

აშშ-ის ეკონომიკას ზიანს აყენებს ჭარბწარმოების ქრონ. აგრ. კრიზისები, რაც აფერხებს სოფ. მეურნ. პროდუქციის ზრდას, იწვევს მიწების მიტოვებას და წვრილი და საშ. ფერმერების გაკოტრებას. ამავე დროს ოფიც. მონაცემებითაც კი, მოსახლ. გარკვეული ნაწილი სისტემატურად განიცდის საკვების ნაკლებობას.

**ტრანსპორტი.** აშშ-ს აქვს მძლავრი და ფართოდ განშტოებული სატრანსპ. სისტემა. რკინიგზების საერთო სიგრძეა 340 ათ. *კმ*; იგი სისტემატურად მცირდება. ერთლიანდაგიანი ხაზები ქსლის 85%-ს შეადგენს. ელექტრიფიცირებულია მხოლოდ 3,3 ათ. *კმ*. II მსოფლიო ომის შემდეგ ორთქლმავლები თბომავლებმა შეცვალეს. ტვირთბრუნვის ინტენსივობით გამოირჩევა ნიუ-იორკ—ჩიკაგოს მიმართულება და ტრანსკონტინენტური სარკინიგზო მაგისტრალები. საავტ. გზების სიგრძე (ქალაქის გზების ჩაუთვლელად) 5 მლნ. *კმ*-ზე მეტია, მ. შ. 3/4-ზე მეტი მაგარსაფრიანია. სწრაფად იზრდება ჩქაროსნული მრავალზოლიანი ავტომაგისტრალების ქსელი (ბევრი მაგისტრალი ფასიანია). 1972 წ. ავტოპარკში იყო 117 მლნ. ავტომანქანა, მ. შ. მსუბუქი (ტაქსების ჩათვლით) — 96 მლნ., სატვირთო და ავტობუსი — 21 მლნ. ავტოტრანსპ. ემსახურება მგზავრთა საქალაქთაშორისო მიმოსვლის 90%-ზე მეტს. შორეულ მანძილზე მგზავრთა გადაყვანაში მთავარ როლს ავიაცია ასრულებს. დიდი მნიშვნელობა აქვს მილსადენ ტრანსპორტს. ნავთობსადენების საერთო სიგრძეა 282 ათ. *კმ*. შიგა წყლის გზების საერთო სიგრძე 40 ათ. *კმ*-ზე მეტია. ტვირთის დიდი ნაკადი გადის დიდ ტბებზე, მისისიპიზე, ოჰაიოსა და მის შენაკადებზე, მ. შ. ტენესიზე. შექმნილია სანაპირო არხების სისტემა, რ-იც აკავშირებს ატლანტის ოკ. და მექსიკის ყურეში ჩამდინარე მდინარეთა დიდ ნაწილს, აგრეთვე ღრმაწყლიანი გზა მდ. წმინდა ლავრენტიზე, რ-იც დიდ ტბებს ატლანტის ოკ-თან აერთებს. დიდი მნიშვნელობა აქვს დიდ (პანამის არხით) და მცირე კაბოტაჟს. აშშ-ის საზღვ. ფლოტში 1970 იყო დაახლ. 2 ათ. გემი, საერთო ტონაჟი—18,5 მლნ. ბრუტო სარეგისტრო *ტ*. მნიშვნელოვანი ნავსადგურებია: ნიუ-იორკი, ფილადელფია, ბალტიმორი, ბოსტონი, ნიუპორტ-ნიუზი, ნორფოლკი — ატლანტის ოკ. სანაპიროზე; ახალი ორლეანი, ჰიუსტონი, ბომონტი — მექსიკის ყურის სანაპიროზე; სან-ფრანცისკო, ლოსანჯელესი, სიეტლი — წყნარი ოკ. სანაპიროზე; ჩიკაგო, ბუფალო, კლივლენდი, დეტროიტი, დულუთი — დიდი ტბების სანაპიროზე. ტრანსოკეანური მგზავრების გადაყვანა ძირითადად საჰაერო ტრანსპორტით ხორციელდება. შიგა საჰაერო ხაზების სიგრძეა 229 ათ. *კმ*. საერთაშ. ავიახაზების მთავარი კვანძებია ნიუ-იორკი, ვაშინგტონი, ბოსტონი და მაიამი.

**საგარეო ეკონომიკური კავშირი.** 1973 აშშ-ის საგარეო ვაჭრობაში ექსპორტმა შეადგინა 71,4 მლრდ. დოლარი, იმპორტმა — 69,1 მლრდ. სავაჭრო ბალანსის სალდო აქტიურია, საგადასახდელო ბალანსი, როგორც წესი, პასიურია, რაც უმთავრესად სამხ. ხარჯებითაა გამოწვეული. ექსპორტში ჭარბობს მზა ნაწარმი, იმპორტში — ნედლეული და ნახევარფაბრიკატები, ნავთობი, ტროპ. მიწათმოქმედების პროდუქტები, შესამჩნევად იზრდება მზა პროდუქციის წილი. აშშ-ს შეაქვს სათბობის 13%, ამიტომ არაბული ქვეყნებიდან 1973 ნავთობის მიწოდების შეწყვეტამ მძიმე ენერგეტ. კრიზისი გამოიწვია. სავაჭრო კონტრაჰენტებს შორის ევრ. სამრეწვ. ქვეყნებისა და იაპ. მნიშვნელობა იზრდება, ხოლო განვითარებადი ქვეყნების წილი მცირდება. მთავარი პარტნიორებია კანადა, იაპონია, გფრ, დიდი ბრიტანეთი, აგრეთვე მექსიკა და ვენესუელა. სსრ კავშირთან და სხვ. სოციალ. ქვეყნებთან ვაჭრობა „ცივი ომის“ პერიოდში პრაქტიკულად შეწყდა. საერთაშ. მდგომარეობის გაუმჯობესებამ, რაც სსრ კავშირის თანამიმდევრული მშვიდობისმოყვარე პოლიტიკის შედეგია, შექმნა აშშ-სა და სსრ კავშირის შორის სხვადასხვა სფეროში, მ. შ. ეკონომიკურშიც, ორმხრივი ურთიერთხელსაყრელი თანამშრომლობისა და მ. შ. საგარეო ვაჭრობის მკვეთრი გაფართოების პირობები. ინფლაციის შედეგად, რ-მაც მოიცვა აშშ უკანასკნელ წლებში, ამერ. დოლარის მყიდველობითი უნარი მკვეთრად შემცირდა.

*ლიტ.*: Половицкая М. Е., Экономические районы США. Юг, М., 1956; Соединенные Штаты Америки, М., 1972 (Серия: «Экономика и политика стран современного капитализма»); Экономические районы США. Север, М., 1958; Estall R., A modern geography of the United States, L., 1972.

*ე. კობახიძე. ბ. გოხმანი.*



თამბაქოს პლანტაციის დამუშავება ვირჯინიის შტატში.

## VIII. შეიარაღებული ძალები

აშშ-ის შეიარაღებული ძალები შედგება სახმელეთო ჯარების (არმიის), სამხ.-საზღვ. ძალების, სამხ.-საჰაერო ძალებისა და ეროვნ. გვარდიისაგან. უმაღლესი მთავარსარდალია პრეზიდენტი. არმიისა და ფლოტის პირადი შემადგენლობის დაკომპლექტება ხდება საყოველთაო სამხ. ვალდებულების კანონის საფუძველზე და მოხალისეების დაქირავებით. სამხ. სამსახურის ვადაა 18 თვე, გასაწვევი ასაკი — 18,5 წელი. შეიარაღებული ძალების საერთო რაოდენობაა (1971 დამდეგისათვის) დაახლ. 3,2 მლნ. კაცი, რ-ის მნიშვნელოვანი ნაწილი აშშ-ის ტერიტ. ფარგლებს გარეთ იმყოფება. შეიარაღებული ძალები დაყოფილია და ემორჩილება სტრატეგიული სამხ. საჰაერო ძალების, ზონათა (წყნარი ოკ., ევრ., ატლანტის ოკ., ალასკის, ცენტრ. და სამხრ. ამერიკის) შეიარაღებული ძალების, აგრეთვე აშშ-ის კონტინენტურ ნაწილზე განლაგებული დამრტყმელი ძალების და ჰაერსაწინააღმდეგო თავდაცვის სარდლობებს. სარდლობები უშუალოდ თავდაცვის მინისტრს ემორჩილებიან.

სახმელეთო ჯარებს (დაახლ. 1 მლნ. 400 ათ. კაცი) აქვთ 5 საარმიო სამხ. ოლქი და ვაშინგტონის სამხ. რ-ნი. საბრძოლო შემადგენლობაში ითვლება 16 დივიზია (მათ რიცხვშია ჯავშანსატანკო—4, მექანიზებული — 4, ქვეითი — 5, საჰაერო-სადესანტო — 1, აერომობილური—2), „პერშინგის“, „სერჟანტის“, „ონესტ ჯონის“ ტიპის ტაქტიკური და ოპერატიულ-ტაქტიკური რაკეტების 20 დივიზიონი, 5 ჯავშანსაკავალერიო პოლკი, 10 ცალკეული ქვეითი და საჰაერო-სადესანტო ბრიგადა. ჯარები აღჭურვილია თანამედროვე სასროლი, საარტილერიო და სხვ.

**მნიშვნელოვანი ნავსადგურები**

ახალი ორლეანი
ბალტიმორი
ბომონტი
ბოსტონი
ბუფალო
დეტროიტი
დულუთი
კლივლენდი
ლოს-ანჯელესი
ნიუ-იორკი
ნიუპორტ-ნიუზი
ნორფოლკი
სან-ფრანცისკო
სიეტლი
ფილადელფია
ჩიკაგო
ჰიუსტონი

**საერთაშორისო ავიახაზების მთავარი კვანძები**

ნიუ-იორკი
ვაშინგტონი
ბოსტონი
მაიამი



სასოფლო-სამეურნეო სავარგულები მინესოტის შტატში.

იარაღით, ტანკებით, ჯავშან-ტრანსპორტიორებით. ამის გარდა, სახმელეთო ჯარების შემადგენლობაში შედის საარმიო ავიაციის შენაერთები და ნაწილები (10,5 ათ. თვითმფრინავი და შვეულმფრენი). აშშ-ის სახმელეთო ჯარების მნიშვნელოვანი ნაწილი განლაგებულია მსოფლიოს სხვადასხვა რ-ნში (გფრ, ჰავაის კ-ები, კ. ოკინავა, პანამის არხის ზონა და სხვ.). ეროვნ. გვარდიის (დაახლ. 400 ათ. კაცი) დივიზიები, ბრიგადები, სპეც. ნაწილები და ქვეგანაყოფები განლაგებულია ყველა შტატში, კოლუმბიის ფედერალურ ოლქში (ქ. ვაშინგტონი) და პუერტო-რიკოს ტერიტორიაზე. ისინი ექვემდებარებიან აშშ-ის პრეზიდენტს, შტატების გუბერნატორებს ან ტერიტ. ადგილ. მმართველ ორგანოებს და სახმელეთო ჯარების რეზერვად ითვლებიან.

სამხ.-საზღვ. ძალებს (დაახლ. 1 მლნ. კაცი, საზღვ. ქვეითი ჯარის ჩათვლით) ორგანიზაციის ორი ფორმა აქვს: ადმინისტრაციული და ოპერატიული. ადმ. ორგანიზაციის შესაბამისად შედგება 2 ფლოტის — ატლანტისა და წყნარი ოკ. — და 5 სამხ.-საზღვ. ოლქისაგან. რეგულარულ სამხ.-საზღვ. ძალებში შედის 940 ხომალდი, მ. შ. 15 დამრტყმელი ავიამზიდი (ყოველ ხომალდზე 80—100 თვითმფრინავია), 7 ნავსაწინააღმდეგო ავიამზიდი (თითოეულ ხომალდზე 52 თვითმფრინავია), 41 ატომური რაკეტული წყალქვეშა ნავი, 102 წყალქვეშა ნავი, მ.შ. 40 ატომური; დაახლ. 300 წყალზედა ხომალდი, 160-მდე სადესანტო ხომალდი, 30 საპატრულო ესკადრილია (400-ზე მეტი თვითმფრინავი) და სხვ. სამხ.-საზღვ. ფლოტის ავიაციის შემადგენლობაშია 8500 თვითმფრინავი. სარეზერვო ფლოტს ჰყავს 15 კრეისერი, დაახლ. 300 საპატრულო-საესკორტო ხომალდი, თვითმფრინავების 30 და შვეულმფრენების 4 ესკადრილია. საზღვ. ქვეითი ჯარის (300 ათ. კაცზე მეტი) შემადგენლობაშია 4 დივიზია და 3 საავიაციო ფრთა (დაახლ. 1200 თვითმფრინავი).

სამხ.-საჰაერო ძალები (800 ათ. კაცზე მეტი, დაახლ. 7 ათ. თვითმფრინავი და „მინიტმენისა" და „ტიტანის" ტიპის 1054 საკონტინენტთშორისო ბალისტიკური რაკეტა) დაყოფილია სტრატეგიული (აერთიანებს სტრატეგიული დანიშნულების ყველა საავიაციო და სარაკეტო საშუალებას) ავიაციის, ტაქტიკური ავიაციის, ჰაერსაწინააღმდეგო სამხ.-სატრანსპ. ავიაციის, აგრეთვე ზონების აშშ-ის სამხ.-საჰაერო ძალების სარდლობებად. და სხვ.; სამხ.-საჰაერო ძალები შეიარაღებულია სხვადასხვა დანიშნულების თვითმფრინავებით: ბირთვული იარაღის მატარებელი სტრატეგიული ბომბდამშენები (დაახლ. 540 ერთეული), ბირთვული იარაღის მატარებელი ტაქტიკური გამანადგურებლები და მოიერიშე თვითმფრინავები, ჰაერსაწინააღმდეგო თავდაცვის გამანადგურებლები, ნავსაწინააღმდეგო, მზვერავი თვითმფრინავები და სხვ.; თვითმფრინავთა უმრავლესობა უახლესი სისტემის ზებგერითი სიჩქარისაა.



ო. პიკენზი. ჰენრი ჰოუფსის ოჯახი. 1950—54. ჰოუფსების საკუთრება.

## IX. სამედიცინო-სანიტარული მდგომარეობა და ჯანმრთელობის დაცვა. სავეტერინარო საქმე

**სამედიცინო-სანიტარული მდგომარეობა და ჯანმრთელობის დაცვა.** 1971 შობადობა 1000 მცხ. შეადგენდა 17,3-ს, საერთო სიკვდილიანობა — 9,3-ს, ბავშვთა სიკვდილიანობა 1000 ცოცხლად შობილზე — 19,2. სიცოცხლის საშ. ხანგრძლივობა მამაკაცთათვის 66,6 წელი, ქალებისათვის — 74. სიკვდილიანობის ძირითადი მიზეზებია გულის დაავადებები, ავთვისებიანი სიმსივნე, ცენტრ. ნერვული სისტემის სისხლძარღვოვანი დაზიანება, ტრავმატიზმი. ინფექციური და პარაზიტული დაავადებებით გამოწვეული სიკვდილიანობა მცირეა. სერიოზულ პრობლემად რჩება ნარკომანია და ალკოჰოლიზმი. აღინიშნება ფსიქ. დაავადებათა ზრდა. მნიშვნელოვანია სატრანსპორტო ტრავმატიზმი; ყოველწლიურად საავტ. კატასტროფებში იღუპება 55 ათასზე მეტი კაცი.

მოსახლ. ჯანმრთელობის მდგომარეობა მკაფიოდ ასახავს მკვეთრ სხვაობას სოც. და რასობრივ ჯგუფებს შორის. ქრონ. დაავადებები 3-ჯერ უფრო ხშირად გვხვდება დაბალხელფასიანთა შორის. ფსიქოზი 2—3-ჯერ უფრო ხშირია მოსახლ. დაბალ ფენებში, ვიდრე მატერიალურად უზრუნველყოფილთა შორის. ბავშვთა სიკვდილიანობის მაჩვენებელი გაცილებით მაღალია „ფერად" მოსახლეობაში.

ჯანმრთელობის დაცვას ხელმძღვანელობს ჯანდაცვის, განათლებისა და სოცუზრუნველყოფის სამინისტრო, აგრეთვე სხვადასხვა ასოციაცია (მაგ., საავადმყოფოთა), კომისიები და კომიტეტები.

აშშ-ში 1970 იყო 7,14 ათ. სამედ. დაწესებულება (საწოლთა რაოდენობა 1649,6 ათ., 7,8 საწოლი 1000 მცხ.). 1964-იდან 1972-მდე თითქმის ერთიორად გაიზარდა საავადმყოფოში ავადმყოფთა მომსახურების ფასი. მოსახლ. საავადმყოფოს გარეშე დახმარებას ძირითადად კერძო ექიმები უწევენ. 1972 მუშაობდა 344,8 ათ. ექიმი (1 ექიმი 595 მცხ.), 748 ათ. მედდა. ექიმებს ამზადებს 100 უნ-ტის სამედ. ფაკ-ტი. აშშ-ში სამედ. დახმარება ფასიანია.

სამედ. სამეცნ.-კვლ. დაწესებულებებში მუშაობს 65 ათ-მდე მეცნიერი მუშაკი. გამოკვლევებში უპირატესობა ეძლევა კიბოს ეროვნ. ინ-ტის, გულისა და ფილტვების ეროვნ. ინ-ტის პროგრამების შესწავლას, გარემოს დაბინძურებასთან ბრძოლას.

1970 ჯანდაცვაზე სახელმწ. ბიუჯეტიდან დაიხარჯა 26724 მლნ. დოლ. (130 დოლ. 1 კაცზე). 1972 სსრ კავშირსა და აშშ-ს შორის დაიდო ხელშეკრულება ჯანდაცვის საქმეში თანამშრომლობის შესახებ.

**სავეტერინარო საქმე.** სას.-სამ. ცხოველთა დაავადებანი დიდ ზარალს აყენებს აშშ-ის სოფ. მეურნეობას (ყოველწლიური ზარალი 2,8 მლრდ. დოლარამდეა, რაც მეცხოველეობიდან შემოსავლის თითქმის 11% შეადგენს). უმთავრესად მსხვილსპეციალიზებულ მეურნეობებში გავრცელებულია ვირუსული, პარაზიტული (ჰელმინთოზური) და სხვ. დაავადებანი. 1969 აშშ-ში რეგისტრირებული იყო ცოფი, ცხვრის ინფექციური კატარალური ცხელება, ჯილეხი, ღორის კლასიკური ჭირი, ნიუკასლის დაავადება (ფრინველის ცრუ ჭირი), აგრეთვე მსხვ. რქ. საქონლის ტუბერკულოზი, ბრუცელოზი, ფურის მასტიტი, ცხენის ინფექციური ენცეფალომიელიტი. აშშ-ში 23 ათ. ვეტექიმია (1969 — II ადგილი მსოფლიოში), რ-თა დიდი ნაწილი კერძო პრაქტიკას ეწევა. ვეტპერსონალის 70% პროფილაქტ. ღონისძიებებს ატარებს, 30% — სამკურნ. საქმეს ემსახურება. ვეტსამსახურს განაგებს სოფ. მეურნ. და ჯანდაცვის დეპარტამენტები.

## X. განათლება და კულტურულ-საგანმანათლებლო დაწესებულებანი

აშშ-ის ყოველ შტატს აქვს თავისი სასკოლო კანონმდებლობა, რ-იც განსაზღვრავს სასკოლო დაწესებულებათა ტიპებს. არ არსებობს ერთიანი და სავალდებულო პროგრამები. ყველაზე უფრო გავრცელებულია ზოგადსაგანმან. საშ. სკოლის სამსაფეხურიანი სტრუქტურა: ელემენტარული (6 წ.), უმცროსი საშ. (3 წ.) და უფროსი საშ. სკოლა (3 წ.). ყოველი საფეხური დამოუკიდებელი სასწავლო დაწესებულებაა. სწავლება იწყება 6 წლის ასაკიდან. ყველა სკოლაში მოსწავლეები დაყოფილი არიან 3 კატეგორიად („ძლიერი", „საშუალო", „სუსტი") და თავ-თავისი პროგრამით მუშაობენ. უმცროსი საშ. სკოლის ბოლო კლასში ასწავლიან 1—2 ფაკულტატიურ საგანს და იწყება პროფორიენტაცია. პროფესიის არჩევაში მოსწავლეებს დახმარებას უწევენ კონსულტანტი ფსიქოლოგები. უფროს საშ. სკოლას აქვს მრავალი განხრა: აკადემიური, ზოგადი, კომერც., სამრეწვ.-ინდუსტრ., საოჯახო, სას.-სამეურნეო. სრული საშ. სკოლის ატესტატის მისაღებად სწავლების უკანასკნელი 4 წლის განმავლობაში მოსწავლემ უნდა დააგროვოს 30 ქულა (1 ქულად ითვლება ნებისმიერი კურსის გავლა 1 წლის განმავლობაში კვირაში ხუთსაათიანი სწავლით). როგორც წესი, უმაღლეს სასწავლებელში იღებენ მხოლოდ 12-წლიან ზოგადსაგანმან. სკოლადამთავრებულებს (აკად. განხრით მოსწავლეთა 25%), დანარჩენი განხრები ამზადებენ მოსწავლეებს პრაქტ. საქმიანობისათვის. 1969—70 სასწ. წ. ელემენტარულ და უმცროს საშ. სკოლაში სწავლობდა 37097 ათ. მოსწავლე, უფროს საშ. სკოლაში — 14532 ათ. მოსწავლე. უმაღლეს სასწავლებლებში სწავლება ფასიანია, ვადა 4—5 წელი. 4 წლის სწავლისა და გამოცდების ჩაბარების შემდეგ სტუდენტს ენიჭება ბაკალავრის ხარისხი, ხოლო 5 წლის სწავლისა და დიპლომის დაცვის შემდეგ — მაგისტრის ხარისხი. აშშ-ში უმაღლეს სასწავლებლებს უწოდებენ ორწლიან უმცროს კოლეჯებსაც, რ-თა დამთავრების შემდეგ შეიძლება გადასვლა ოთხწლიანი კოლეჯის მესამე კურსზე. 1969/70 სასწ. წ. 1500 უმაღლეს სასწავლებელში სწავლობდა 7300 ათ. სტუდენტი. უდიდესი და უძველესია ჰარვარდის, იეილის, პენსილვანიის, პრინსტონის, კოლუმბიის უნ-ტები.

უდიდესი ბ-კებია: *კონგრესის ბიბლიოთეკა* (ვაშინგტონი), ნიუ-იორკის (1895; 5,5 მლნ-ზე მეტი ტ.), ლოს-ანჯელესის (1872; 3,2 მლნ-ზე მეტი ტ.), ჩიკაგოს (1872; 3,1 მლნ-ზე მეტი ტ.), ბოსტონის (1852; 2,3 მლნ-ზე მეტი ტ.), საჯარო ბ-კები, კალიფორნიის უნ-ტის ბ-კა (1868; 39,1 მლნ-ზე მეტი ტ.), ჰარვარდის უნ-ტის ბ-კა (1638; 77,3 მლნ. ტ.), იეილის (1701; 4,8 მლნ. ტ.), ილინოისის (1867; 3,9 მლნ. ტ.), კოლუმბიის (1754; 3,1 მლნ-ზე მეტი ტ.) უნ-ტთა ბ-კები.

მუზეუმებიდან უდიდესია: ხელოვნ. ეროვნ. გალერეა (ვაშინგტონი), მეტროპოლიტენ-მუზეუმი (ნიუ-იორკი, 1870), საბუნებისმეტყველო-ისტ. მუზეუმი (ნიუ-იორკი, 1869), ამერ. ინდიელთა ყოფის მუზეუმი (ნიუ-იორკი, 1916), ბუნებისმეტყველების ისტ. მუზეუმი (ჩიკაგო. 1893), საზღვ. მუზეუმი (ვირჯინიის შტ., 1930) და სხვ.

## XI. მეცნიერება და სამეცნიერო დაწესებულებანი

### 1. საბუნებისმეტყველო და ტექნიკური მეცნიერებანი

აშშ-ის საბუნებისმეტყველო და ტექ. მეცნიერებათა განვითარების მთელი ისტორია მჭიდროდ არის დაკავშირებული ევრ. კულტურასთან.

ამერ. კოლონიზაციისათვის საჭირო იყო კარტოგრაფიულ სამუშაოთა ჩატარება, ბუნებრივ სიმდიდრეთა ათვისება. ამერ. მეცნ. განვითარების პირველი პერიოდისათვის (გრძელდება დამოუკიდებლობისათვის ომამდე) დამახასიათებელია მეცნიერ-უნივერსალის, ხშირად უბრალოდ მეცნიერ-მოყვარულის ტიპი (ჯ. და ჯ. უინთროპები, ს. მედერი და სხვ.); გამოკვლევები ემსახურებოდა ბუნებრივი, მ. შ. სას.-სამ. რესურსების, კერძოდ, სიმინდის (ჯ. ლოგანის ცდები), სელისა და ციკორის (ჯ. ელიოტის ცდები) კულტურების ათვისებას. ვითარდებოდა მეტალ. ტექნოლოგია (ს. ჰოგჰი და სხვ.). ამერ. მეცნიერებაში თვალსაჩინო ადგილი ეჭირა პოლიტ. მოღვაწეს, ეკონომისტსა და ფიზიკოსს ბ. ფრანკლინს, რ-მაც 1727 ფილადელფიაში დააარსა მეცნიერების მოყვარულთა კლუბი (1742-იდან — ამერ. ფილოს. საზ-ბა); 1779 დაარსდა მეცნიერებისა და ხელოვნების ამერ. აკადემია ბოსტონში.

1775 — 83 დამოუკიდებლობისათვის ომის საჭიროებანი, უფრო მეტად კი ომის შემდგომი პერიოდის ეკონ. განვითარება, ტექ. გამომგონებლობას უწყობდა ხელს (ს. კოლტი და სხვ.). 1793 შეიქმნა პირველი ბამბასაწმენდი მანქანა (ი. უიტნი). XVIII ს. 80-იანი წწ-იდან იყენებენ ორთქლის ძრავებს, მ. შ. წყლის ტრანსპორტზეც (ჯ. ფიჩი), 1807 რ. ფულტონმა პირველად ააგო ორთქლისძრავიანი გემი.

XIX ს. პირველ ათწლეულებში კაპიტალ. ურთიერთობათა განმტკიცებასა და მრეწვ. განვითარებასთან დაკავშირებით გაიზარდა ინტერესი მეცნიერებისა და ტექნიკისადმი. დილეტანტები და მოყვარულები შეცვალეს პროფესიონალმა მეცნიერებმა. განვითარდა სამოქალაქო საინჟინრო ხელოვნება (დ. ბოლდუინი, ტ. პეინი, ს. სლეიტერი და სხვ.). 1838 ს. ჰაუდმა მიიღო ჰიდრავლიკური ტურბინის პატენტი. XIX ს. 30-იან წწ-ში ს. მაკ-კორმიკმა ააგო რამდენიმე სას.-სამ. მანქანა. დიდ წარმატებას მიაღწია გეოლოგიამ, კერძოდ, მინერალოგიამ, და ქიმიამ (ტ. ს. ჰანტი, ბ. სილიმანი, ჯ. გერჰუმი და სხვ.). 1839 ჩ. გუდიირმა აღმოაჩინა კაუჩუკის ვულკანიზაციის მეთოდი. ჯ. დ. *დანამ* მსოფლიო სახელი მოიხვეჭა „მინერალოგიის სისტემით“ (1837); ჯ. დ. დანა და ჯ. ჰოლი გეოსინკლინური თეორიის მამამთავრებად ითვლებიან გეოლოგიაში. დიდი მნიშვნელობა ჰქონდა 1846-იდან აშშ-ში გადასული შვეიც. გეოლოგის ლ. *აგასისის* გამოკვლევებს. ბიოლოგიაში განვითარდა მცენარეთა და ცხოველთა სისტემატიკა (კ. რაფინესკი). დარვინიზმის იდეების გავრცელებას ხელს უწყობდა ბოტანიკოსი ა. გრეი. მნიშვნელოვანი შრომები ეთერის ნარკოზის შესახებ გამოაქვეყნეს უ. მორტონმა და ჩ. ჯექსონმა. 1824 ფილადელფიაში შეიქმნა ტექ. ცოდნის გავრცელების ფრანკლინის ინ-ტი. XIX ს. I ნახ-იდან იქმნება ობსერვატორიები, რ-თაგან გამოირჩევა *ჰარვარდის ასტრონომიული ობსერვატორია*. ელექტრომაგნიტური მოვლენების კვლევის (ჯ. ჰენრი) შედეგები პრაქტიკულად გამოიყენეს პირველი ელექტროძრავას შექმნაში (ტ. დევინპორტი). 1855 დ. ჰიუზმა ააგო ასოთსაბეჭდი აპარატი, 1844 გაიყვანეს პირველი სატელეგრაფო ხაზი (ს. *მორზე*). 1846 ვაშინგტონში დაარსებულ სმითსონის ინ-ტში ტარდებოდა გეოლ., ბიოლ. და სხვ. გამოკვლევები. 1848 სხვადასხვა სამეცნ. საზ-ბები გაერთიანდა მეცნიერების პროგრესის ამერ. ასოციაციად. 1863 დაარსდა მეცნიერებათა ეროვნ. აკადემია ვაშინგტონში. გეოლოგმა უ. როჯერსმა დააარსა მასაჩუსეტსის ტექნოლ. ინ-ტი (1865), რ-იც ჰარვარდის უნ-ტთან და სხვა დაწესებულებებთან ერთად შემდგომ გარდაიქმნა ქვეყნის უდიდეს სამეცნ. ტექნოლ. ცენტრად კემბრიჯში.

სამოქალაქო ომში (1861—65) ჩრდილოეთის გამარჯვებას გარკვეულად შეუწყო ხელი სამეცნ.-ტექ. მიღწევებმა. მეცნ. და ტექ. განვითარების ახ. პერიოდი დაკავშირებულია ინდუსტრიის განვითარებასთან; სწრაფად ვითარდება მეტალურგიასთან და მანქანათმშენებლობასთან დაკავშირებული ტექ. მეცნიერებანი (უ. კელი, ჯ. პულმანი, ჩ. ჰოლი, ჩ. შტაინმეცი და სხვ.), 1869 ჯ. ვესტინგჰაუზმა მიიღო პატენტი რკინიგზის მუხრუჭზე, 1876 ა. *ბელმა* — ტელეფონზე. საყოველთაოდ ცნობილია ტ. *ედისონის* გამოგონებანი (ფონოგრაფი, ტელეგრაფი და ვარვარების ნათურის სრულყოფა), 1882 აშშ-ში პირველი მძლავრი ელექტროსადგურის აშენება. ცნობილია ჯ. ისტმენის გაუმჯობესებანი ფოტოგრაფიაში. XIX ს. დასასრულიდან ვითარდება საავტ. ტექნიკა (ჯ. ბ. სელდენი და სხვ.). ინტენსიურად იკვლევენ ბუნებრივ წიაღისეულს. გეოქიმ. ფუძემდებლებია ფ. *კლარკი* და ჰ. *ვაშინგტონი,* გეომორფოლოგიისა — გ. გილბერტი და უ. *დეივისი*. სასელექციო სამუშაოების ფართოდ გაშლამ (ლ. ბერბანკი და სხვ.) ხელი შეუწყო ევოლ. თეორიის დასაბუთებას (ჰ. *ოზბორნი*). 1908-იდან მუშაობს ბუნების დაცვის ეროვნ. ასოციაცია.

XIX ს. დამლევს იზრდება ზუსტ მეცნიერებათა მიღწევები; საყურადღებოა შრომები გამოყენებით მათემატიკაში (ჩ. პირსი და სხვ.). სტატისტ. მექანიკისა და თერმოდინ. ფუძემდებელია ჯ. *გიბზი,* 1881 ა. *მაიკელსონი* ატარებს სინათლის სიჩქარის გაზომვის ცდებს. ვითარდება ასტრონომია (ე. პიკერინგი და სხვ.). ჰ. რასელმა 1913 შეადგინა სპექტრ-ნათობის დიაგრამა ვარსკვლავებისათვის.

XX ს. დამდეგს დაიწყო კვლევა რადიოელექტრონიკასა და რადიოტექნიკაში (ნ. *ტესლა*). I მსოფლიო ომს დასჭირდა სამეცნ.-ტექ. პოტენციალის მხოლოდ ნაწილობრივი მობილიზება. შემდგომი პერიოდის სამეცნ.-ტექ. გამოკვლევებმა უფრო უნივერს. ხასიათი მიიღო. ამავე დროს აშშ-ის სამეცნ.-ტექ. პროგრესი განაპირობა არაამერ. წარმოშობის გამოგონებებმა და აღმოჩენებმა (ორთქლის ტურბინა, ელექტროგენერატორი, ავტომობილი, შიგაწვის ძრავა, რადიო, რენტგენოტექნიკა, ელექტრონული ტექნიკა, ატომის ბირთვის გახლეჩა, რადიოაქტიური იზოტოპები, კატალიზი და სხვ.). 30-იან წწ-ში აშშ-მა ფართოდ გაუღო კარი უცხოელ სპეციალისტებს, განსაკუთრებით ფაშისტური ბლოკის ქვეყნების ემიგრანტებს (ა. *აინშტაინი,* ე. *ფერმი* და სხვ.). აშშ-ში მეცნიერების განვითარების უდიდესი სტიმული გახდა გამალებული შეიარაღება II მსოფლიო ომის დროს და მის შემდეგ. 40-იანი წწ-იდან იწყება სამეცნ.-ტექ. რევოლუცია.

XX ს-ში აშშ-ში ბიოლოგიაში წამყვანი ადგილი დაიჭირა გამოკვლევებმა ჯერ ციტოლოგიისა და ფიზიოლ. დარგში, შემდგომ ბიოქიმიაში და, ბოლოს, მოლეკულურ ბიოლოგიასა და გენეტიკაში. მემკვიდრეობითობის ქრომოსომული თეორია ძირითადად დაამუშავა ტ. *მორგანმა*. 1927 რენტგენის სხივების საშუალებით მიიღეს მუტანტები (გ. მილერი). მნიშვნელოვანია მიღწევები ანტიბიოტიკების, კერძოდ, სტრეპტომიცინის მიღების დარგში (ს. ვაქსმანი). თვალსაჩინოა მიკროორგანიზმების გენეტიკის გამოკვლევები (ჯ. ბიდლი, ჯ. ლედერბერგი, ე. ტეტემი). 1955 შეძლეს თამბაქოს მოზაიკის ვირუსის ცილოვანი და ნუკლეინის კომპონენტების დაყოფა (გ. ფრენკელ-კონრადი და რ. უილიამზი). დიდი მნიშვნელობა ჰქონდა ნუკლეინის მჟავების სტრუქტურისა და მოქმედების მექანიზმის გამოკვლევას (ა. *კორნბერგი,* ს. *ოჰოა,* ჯ. *უოტსონი*). გაშიფრულია გენეტ. კოდი და მისი ფუნქციები პროტეინის სინთეზის დროს (ჰ. *კორანა,* მ. ნირენბერგი, რ. *ჰოლი*). პოპულაციურ და ევოლ. გენეტიკის საკითხებს იკვლევენ ე. მეირი და სხვ.; ბიოლოგიაში ვრცელდება მათ. მოდელირება (ე. მური და სხვ.).

გეოლ.-გეოგრ. გამოკვლევებმა გლობალური ხასიათი მიიღო. არქტიკისა და ანტარქტიკის შესწავლის გარდა, მუშავდება პროექტი „მოჰოლი“, რ-ითაც გათვალისწინებულია ოკეანის ფსკერის გაბურღვა დედამიწის ქერქიდან მანტიამდე. ქიმ. დარგში გამოკვლევებს პრაქტ. ხასიათი აქვს და დაკავშირებულია ნავთობის მრეწველობასთან, სასუქთა წარმოებასთან, წამლების, ინსექტიციდების და სხვ. გამოყენებასთან. ყურადღება ექცევა პოლიმერული მასალების წარმოების განვითარებას (უ. კარადერზი), განსაკუთრებით პოლიმერების სტაბილიზაციის პრობლემებს.

XX ს. დასაწყისიდან ფართოდ გაიშალა კვლევა ფიზიკაში, განსაკუთრებით ატომური ფიზ. დარგში. 1902 რ. *ვუდმა* აღმოაჩინა სინათლის რეზონანსის მოვლენა. ი. ლენგმიური იკვლევდა ელექტრონულ ემისიას. მან გ. ლუისთან ერთად წამოაყენა ჰომეოპოლარული ქიმ. ბმის თეორია. პ. *ბრიჯმენმა* საფუძველი ჩაუყარა მაღალი წნევების ფიზიკას. ელექტრონის მასის ზუსტი გაზომვა ჩაატარა რ. *მილიკენმა*. 1918 ააგეს პირველი მასსპექტროგრაფი (ა. დემფსტერი). 1923 ელექტრონებით რენტგენის სხივების განბნევის ექსპერიმენტებმა დაასაბუთა სინათლის კვანტური თეორია (ა. *კომპტონი*). კ. *დეივისონმა* და ლ. ჯერმერმა 1927 აღმოაჩინეს ელექტრონების დიფრაქცია. 1932-იდან ააგეს სხვადასხვა ტიპის მაჩქარებლები (რ. ვან-დე-გრააფი, ე. *ლორენსი* და სხვ.). 1932 აღმოაჩინეს პოზიტრონები, 1936 — მიუონები (კ. *ანდერსონი,* ს. ნედერმაიერი). საფუძველი ჩაეყარა კვანტურ ქიმიას (ლ. პოლინგი) 1939 ლ. *ალვარესმა* აღმოაჩინა ტრიტიუმი, მანვე ჩაატარა მუშაობა ბირთვული მაგნიტური რეზონანსის შესასწავლად. გ. *სიბორგის* ხელმძღვანელობით მიღებულ იქნა ტრანსურანული ელემენტები — პლუტონიუმი (1940), ამერიციუმი (1944) და კიურიუმი (1944). მოგვიანებით აღმოაჩინეს ბერკლიუმი და კალიფორნიუმი (1950), მენდელეევიუმი (1955). 1942 ბოლოს აამუშავეს პირველი ატომური რეაქტორი. 1945 დაამზადეს პირველი ატომური ბომბები (რ. ოპენჰაიმერი და სხვ.). 1951 აღმოაჩინეს პოზიტრონიუმი (მ. დოიჩი და სხვ.). 1953 ააფეთქეს წყალბადის თერმობირთვული მოწყობილობა (ე. ტელერი და სხვ.). 1954 მწყობრში ჩადგა პირველი ატომური წყალქვეშა ნავები. 1955—56 აღმოაჩინეს ანტიპროტონები და ანტინეიტრონები (ე. სეგრე, ო. ჩემბერლენი, ო. პი-



ტ. როჟაკი. «კიტი პოუკის აჩრდილი». 1946—47. თანამედროვე ხელოვნების მუზეუმი. ნიუ-იორკი.

ჩონი და სხვ.). 1957 ამოქმედდა პირველი ატომური ელექტროსადგური. 1962 წყალში ჩაუშვეს ატომურძრავიანი სავაჭრო გემი „სავანა“. ამავე წელს ბრუკჰეივენის პროტონების ამაჩქარებლის მეშვეობით დადგინდა ორი სახის ნეიტრინოს არსებობა. 1964 აქვე აღმოაჩინეს CP—ინვარიანტობის დარღვევა (ჯ. კრონინი, ფ. პიტი). საფუძველი ჩაეყარა ნახევრად გამტარების ელექტრონიკას (ჯ. ბარდინი, უ. შოკლი). სწრაფი ტემპით იწყო განვითარება კვანტურმა ელექტრონიკამ. ააგეს სხვადასხვა სახის კვანტური გენერატორები: მაზერები, ლაზერები (ჯ. კლიტონი, ნ. უილიამზი, ჩ. ტაუნზი, თ. მეიმანი, უ. ლემი და სხვ.).

თეორ. ფიზიკაში მნიშვნელობა აქვს გამოკვლევებს გრავიტაციის დარგში (ჯ. უილერი, რ. დიკე). ვითარდება კვანტური ელექტროდინამიკა (რ. *ფეინმანი*). 1956 უდიდესი აღმოჩენა იყო ც. *ლის* და ჩ. *იანგის* მიერ სუსტი ურთიერთქმედების დროს წყვილადობის შეუნახველობის დადგენა. მუშავდება ელემენტარულ ნაწილაკთა კლასიფიკაცია (მ. *გელ-მანი* და სხვ.).

მათ. ლოგიკის დარგში გამოჩენილი სპეციალისტი იყო 1924-ში ინგლისიდან აშშ-ში გადასახლებული ა. უაიტჰედი. მათ. გამოკვლევაში სიმძიმის ცენტრი გადადის ახ. დარგებზე — ტოპოლოგიაზე (ო. ვებლენი, ჯ. ალექსანდერი, ს. ლეფშეცი და სხვ.), ფუნქციონალურ ანალიზსა და გამოთვლით მათემატიკაზე(ჯ. ნოიმანი და სხვ.).

II მსოფლიო ომის დროს სამხ. მიზნებთან დაკავშირებით აღმოცენდა კიბერნეტიკა და ინფორმაციის თეორია (ნ. *ვინერი*, კ. შენონი). მნიშვნელოვანი გამოკვლევებია ჩატარებული რეგულირების სისტემების ზოგადი თეორიის, ოპერაციების მართვის თეორიისა და სხვ. დარგებში. 1943 პენსილვანიის უნ-ტში შექმნეს პირველი ელექტრონული ციფრული გამომთვლელი მანქანა.

აშშ-ის უდიდესი ობსერვატორიები (ჰარვარდის, ლიკის, იერკზის, მაუნტ-უილსონის, მაუნტ-პალომარის, კიტ-პიკის) აღჭურვილია უნიკალური მოწყობილობით. მიმდინარეობს კოსმ. სხივების გამოკვლევა (რ. მილიკენი, ბ. როსი, ლ. დეივისი და სხვ.) 1930-იდან დაიწყეს პირველი დაკვირვებები პლუტონზე (კ. ტომბოუ). დიდი მიღწევებია გალაქტიკური და გარეგალაქტიკური ასტრონ. (ჰ. შეპლი, უ. ბაადე), ვარსკვლავთა და საპლანეტო ასტრონ. და კოსმოგონიის დარგებში (გ. იური, ჯ. კუიპერი, თ. გოლდი, რ. ფაულერი). ჯერ კიდევ XX ს. დასაწყისში აღმოაჩინეს შორეული ასტრონ. ობიექტების გადაადგილებანი (ვ. სლიფერი, მ. ჰიუმასონი), რამაც შესაძლებელი გახადა მეტაგალაქტიკის გაფართოების დადგენა (ე. *ჰაბლი*). 1931 აღმოაჩინეს ასტრონ. რადიოგამოსხივება (კ. იანსკი), რამაც მეცნიერება მიიყვანა ფეთქებადი გალაქტიკების აღმოჩენამდე (ა. სენდეიჯი) და კვაზარების შესწავლამდე (ჯ. შმიდტი, მ. და ჯ. ბერბიჯები). 1965 აღმოჩენილია კოსმ. რელიქტური რადიოგამოსხივება. ხელოვნურ თანამგზავრთა საშუალებით დადგინდა დედამიწის რადიაციული სარტყლები (ჯ. ვან ალენი). დედამიწის პირველი ამერ. ხელოვნური თანამგზავრის ორბიტაზე გაყვანიდან (1958) 1973-მდე გაშვებულია 650-ზე მეტი თანამგზავრი. 1958-იდან რაკეტებს უშვებენ მთვარისკენ, 1962-იდან კი—სხვა პლანეტებისაკენ. 1969—1973 — ამერ. კოსმონავტები 4-ჯერ გავიდნენ მთვარის ზედაპირზე.

II მსოფლიო ომის დროიდან აშშ-ში სამეცნ.-კვლ. და ტექ. საქმიანობა შესამჩნევად იქნა მილიტარიზებული. თუ 1930 საერთო ასიგნებანი სამეცნ. კვლევასა და დამუშავებებზე (ჰუმანიტარულ მეცნ. გარდა) შეადგენდა ეროვნ. შემოსავლის 0,3%-ს, 1968 უკვე 3% გახდა (25 მლრდ. დოლ.). თანხების 60%-მდე სამხ. და კოსმ. გამოკვლევებზე იხარჯება. აშშ იზიდავს კაპიტალ. სამყაროს უმეტესი ქვეყნების სპეციალისტ-გამომგონებლებს. ამჟამად აშშ-ში 2 მლნ. მუშაკი ეწევა სამეცნ -კვლ. მუშაობას, გამომგონებლობასა და მის დანერგვას. გამოდის 6500 ჟურნალი ზუსტ, საბუნებისმეტყველო და ტექ. მეცნიერებათა დარგებში.

## 2. საზოგადოებრივი მეცნიერებანი

ფ ი ლ ო ს ო ფ ი ა. პირველი ევრ. ფილოსოფოსი, რ-იც კოლონ. ამერიკაში ჩავიდა 1728, როგორც ანგლიკანური რელიგ. და იდეალ. ფილოს. მისიონერი, იყო ჯ. *ბერკლი*. მისი და კემბრიჯის პლატონიკოსთა გავლენით ჩამოყალიბდა ჯ. ედუარდზისა და ს. ჯონსონის ფილოს.-თეოლ. მოძღვრებანი. 1742 დეიზმის მიმდევარმა კ. კოლდენმა დააარსა ამერ. ფილოს. საზ-ბა. ამერ. ფილოსოფიაში პროგრ. იდეების გავრცელებას ხელი შეუწყვეს ეროვნ.-განმათ. ბრძოლის იდეოლოგებმა ტ. ჯეფერსონმა, ბ. *ფრანკლინმა*, ი. ალენმა, ტ. პეინმა და სხვ.; ამ პერიოდში თავისი შეხედულებებით XVIII ს. ფრანგ. მატერიალიზმს უახლოვდებოდნენ ტ. კუპერი და ბ. რაში. XIX ს. დასაწყისში ყველაზე მნიშვნელოვანი ფიგურაა „ტრანსცენდენტალისტების“ კონკორდის სკოლის ლიდერი, პოეტი და ფილოსოფოსი რ. ემერსონი. ამერ. ფილოსოფიაზე დიდი ზეგავლენა მოახდინა სენტ-ლუისის სკოლამ, რ-საც სათავეში ედგა უ. ჰარისი; იგი ხელს უწყობდა გერმ., განსაკუთრებით კი, ჰეგელის ფილოს. გავრცელებას. ამ სკოლამ 1867 აშშ-ში დააარსა პირველი ფილოს. ჟურნალი „The Journal of Speculative Philosophy“ აბსოლ. იდეალიზმის თვალსაჩინო წარმომადგენელია ჰარვარდის უნ-ტის პროფ. ჯ. როისი. სენტ-ლუისის სკოლის იდეალიზმს პროტესტანტულმა პერსონალიზმმა დაუპირისპირა ობიექტური იდეალიზმის პლურალისტური ფორმა. პერსონალიზმის ბოსტონის სკოლის თვალსაჩინო წარმომადგენლები იყვნენ ბ. ჰოკინგი, ბ. ბოუნი, ჯ. ჰაუისონი, რ. ფლიუელინგი, ე. *ბრაიტმენი*. 1900 დაარსდა „ამერიკის ფილოსოფოსთა ასოციაცია“, რ-იც აერთიანებდა სხვადასხვა ფილოს. მიმდინარეობათა წარმომადგენლებს. XIX ს. ბოლოს და XX ს. I ნახ-იდან ამერ. ფილოსოფიაში განმსაზღვრელ როლს თამაშობს სპეციფ. მიმდინარეობა — *პრაგმატიზმი*, რ-ის ფუძემდებელი იყო ჩ. *პირსი*, ლიდერები — უ. *ჯეიმზი* და ჯ. *დიუი*. პრაგმატიზმს ერწყმის ოპერაციონალიზმი, რ-ის ავტორია ამერ. ფიზიკოსი პ. *ბრიჯმენი*.

1910 ნეორეალიზმის ექვსმა მქადაგებელმა (რ. პერიმ, უ. მონტეგიუმ და სხვ.) გამოაქვეყნა „მანიფესტი“, რ-იც ფორმალურად მიმართული იყო ფილოს. იდეალიზმის წინააღმდეგ. 1920 კი ნეორეალიზმის კრიტიკით გამოვიდა შვიდი ფილოსოფოსი: ა. როჯერზი, რ. სელარზი, ჯ. პრეტი, ჯ. სანტაიანა, ა. ლავჯოი, ს. სტრონგი, დ. დრეიკი, რ-თა ფილოს. შეხედულებები შემდგომ ერთმანეთს დაშორდა. ე. წ. „ნატურალიზმის“ მომხრე ფილოსოფოსთა შეხედულებანი მეტად განსხვავებული იყო. ისინი ძალიან მორიდებულ პოზიციას იჭერდნენ ფილოს. ბანაკთა ბრძოლებში.

თანამედროვე ამერ. ფილოს ერთ-ერთი ყველაზე აქტ. მიმდინარეობაა ნეოპოზიტივიზმი. მის დაფუძნებას ამერ. ფილოსოფიაში ხელი შეუწყვეს აშშ-ში გადასახლებულმა „ვენის წრის“ ლიდერებმა (მ. *შლიკი*, რ. *კარნაპი*, ჰ. *რაიხენბახი*, გ. ფეიგლი). ამ მიმდინარეობას ეკუთვნიან როგორც „ზოგადი სემანტიკის“ მომხრეები (ა. კოჟიბსკი, ს. ჩეიზი), ისე მრავალი „ლინგვისტური ანალიტიკოსი“ (უ. *კუაინი*, ნ. *გუდმენი*, ბ. უორფი და სხვ.). ანალიტიკური ფილოს. ყველაზე ზომიერი და დახვეწილი ვერსია შეიმუშავა უ. სელარზმა.

აშშ-ის ბევრ კათოლ. უნ-ტში ასწავლიან ტრადიციულ ნეოსქოლასტ. თომისტურ ფილოსოფიას. ზოგიერთ პროტესტანტულ წრეში წარმატებით სარგებლობს დიალექტიკური თეოლოგია (რ. ნიბური, პ. ტილიხი). აშშ-ში იდეალ. და რელიგ. ფილოს. წინააღმდეგ ბრძოლის ცენტრი და მეცნ. მსოფლმხედველობის ავანგარდია კომუნისტური პარტია. 1962 დაარსდა „დიალექტიკური მატერიალიზმის ფილოსოფიური შესწავლის საზოგადოება“. 1963 შეიქმნა „მარქსისტული გამოკვლევების ამერიკის ინსტიტუტი“. მარქსისტულ-ლენინური მოძღვრების პროპაგანდას ეწევა ჟურნალები „Science and Society“ (1936-იდან), „Political Affairs“ (1922-იდან) და გ. აპთეკერის, ჰ. სელზამის, გ. უელზის, პ. კროსერის, დ. ჰოჯესის, ბ. დანემის, და სხვათა შრომები. დიალექტ. მატერიალიზმის ობიექტურ გაშუქებაში დიდი წვლილი შეიტანა ჟურნ. „Studies in Soviet Thought-“ის (1961-იდან) რედაქტორმა ჯ. სამერვილმა; ამ ჟურნალში იბეჭდება საბჭ. ავტორების ნაშრომთა თარგმანები. აშშ-ის მთავარი ფილოს. ჟურნალებია: „The Journal of Philosophy“ (1904-იდან), „International Philosophical Quarterly“ (1961-იდან), „The Philosophical Review“ (1892-იდან), „Philosophy of Science“ (1934-იდან), „Philosophy and Phenomenological Research“ (1940-იდან), „New Scholasticism“ (1926-იდან), „The Personalist“ (1920-იდან).

ს ო ც ი ო ლ ო გ ი ა, როგორც ცოდნის ცალკე დარგი, აშშ-ში ჩამოყალიბდა XIX ს. II ნახ-ში. ამერ. სოციოლოგიის მამამთავრებად ითვლებიან უ. სამნერი, ე. სმოლი (სოციალ-დარვინიზმის მომხრენი), ლ. უორდი (ფსიქოლ. სკოლის წარმომადგენელი). ე. სმოლმა დააარსა აშშ-ში პირველი სოციოლოგიური ჟურნ. „American Journal of Sociology“ (1895), ლ. უორდთან ერთად კი — „ამერიკული სოციოლოგიური საზოგადოება“ (1906). ამერ. სოციოლოგიისა და სოციოლოგიური ფსიქოლ. განვითარებაზე სერიოზული ზეგავლენა მოახდინეს ფ. ჰიდინგზმა და ჩ. კულიმ, რ-ებიც პირველ პლანზე აყენებდნენ კოლექტ შეგნებას და სწავლობდნენ მის დამოკიდებულებას ინდივიდ. შეგნებასთან. ე. როსი საზ-ბის სტრუქტურას განმარტავს როგორც ინდივიდ. და ჯგუფობრივ ურთიერთობათა ფუნქციას რუსი ემიგრანტი, მემარჯვენე ესერი პ სოროკინი (1930-იდან ჰარვარდის უნ-ტის პროფესორი) ისტ. მატერიალიზმს უპირისპირებს იდეალ. მოძღვრებას სოც. და კულტ. სისტემების იერარქიის შესახებ და *სოციალური სტრატიფიკაციისა* და სოც. მობილობის თეორიას. პრაქტ. მნიშვნელობა მოიპოვა გამოყენებითმა სოციოლოგიამ, რ-იც ემყარება სხვადასხვა საზ. სფეროს ემპირიულ გამოკვლევას (უ. ტომასი, ფ. ზნანეცკი, რ. ნარკი, ე ბერჯისი, ე. მეიო და სხვ.). ეყრდნობიან რა ანალიზის სტრუქტურულ-ფუნქციურ მეთოდებს, ტ. *პარსონზი* ამუშავებს საზ-ბის ზოგად თეორიას, ხოლო რ. მერტონი — ე. წ. საშუალო დონეთა თეორიას, რ-ებიც აბსტრ. ხასიათისაა. ნეოპოზიტივისტური მეთოდოლოგიის გავლენით პ. ლაზარსფელდი ამუშავებს სოციოლოგიური ანალიზის მეთოდოლოგიასა და ტექნიკას. მნიშვნელოვნად განვითარდა რადიკალური სოციოლოგია, რ-იც აკრიტიკებს ამერ. ცხოვრების ზოგიერთ მხარეს, მაგრამ იგი ხშირად რომანტ. ხასიათს ატარებს (ჩ. მილზი, ე. ფრომი, დ. რიზმენი და სხვა). აშშ-ის მთავარი სოციოლოგიური ჟურნალებია: „American Sociological Review“ (1936-იდან), „Annals of the American Aca-


ბ. შ ა ნ ი. «საკოსა და ვანცეტის დაკრძალვა». 1931—32. უიტნის ამერიკული ხელოვნების მუზეუმი. ნიუ-იორკი.


ჯ. ს ტ ე ლ ა. ბრუკლინის ხიდი. 1939. უიტნის ამერიკული ხელოვნების მუზეუმი. ნიუ-იორკი.

demy of Political and Social Science" (1891-იდან), „Daedalus Journal of American Academy of Arts and Sciences" (1958-იდან).

**ფსიქოლოგია.** ფსიქოლოგთა პირველი თაობის წარმომადგენლები არიან უ. ჯეიმზი, გ. ჰოლი [ამერ. ფსიქოლოგთა ასოციაციის (1892) და აშშ-ის პირველი ფსიქ. ჟურნალის „American Journal of Psychology" (1887) დამაარსებელი], ჯ. კეტელი და სხვ. XX ს. ყალიბდება ე. წ. ფუნქციური ფსიქოლოგია ანუ ჩიკაგოს სკოლა (უ. ჯეიმზი, ჯ. დიუი, დ. ენჯელი და სხვ.), გავრცელებას პოულობს სისტემურობას მოკლებული პრაქტ. მიზნების მქონე მიმდინარეობა — *ტესტოლოგია*, სწრაფი ტემპით ვითარდება ცხოველთა ფსიქოლოგია (ე. თორნდაიკი, რ. იერქსი, ვ. სმოლი და სხვ.), საფუძველი ეყრება (ჯ. უოტსონი) და ფართო გავრცელებას პოულობს *ბიჰევიორიზმი*. 30-იანი წლებიდან ჩნდება *ნეობიჰევიორიზმის* ნაირსახეობანი (ე. ტოლმენი, ე. ბორინგი, კ. ჰალი, ბ. სკინერი და სხვ.), ვრცელდება სახეშეცვლილი (სოც. ფაქტორებზე სიმძიმის ცენტრის გადატანით) *ფროიდიზმი* და *გეშტალტფსიქოლოგია*, იწყება სოც. ქცევის მათ. ანალიზის ცდები (ლ. ტერსტონი და სხვ.). ფროიდიზმის საფუძველზე აღმოცენდა *ეთნოფსიქოლოგია* (კარდინერი, მ. მიდი, რ. ბენედიქტი და სხვ.), რ-მაც რასისტული მიმართულება მიიღო. XIX ს-იდან იშლება მუშაობა *შრომის ფსიქოლოგიის* დარგში, რ-იც XX ს. 60-იანი წლებიდან გადაიზარდა *საინჟინრო ფსიქოლოგიაში* და დღეისათვის დიდი პოპულარობით სარგებლობს. ძირითადი ფსიქოლოგიური ჟურნალებია: „American Psychologist" (1946-იდან, ამერ. ფსიქოლოგთა ასოციაციის ოფიც. ორგანო), „Psychological Review" (1894-იდან), „Psychological Bulletin" (1904-იდან), „Journal of Abnormal and Social Psychology" (1906-იდან), „Journal of Educational Psychology" (1910-იდან), „Journal of Experimental Psychology" (1916-იდან) და სხვ.

**ეკონომიკური მეცნიერების** ჩასახვა აშშ-ში დაკავშირებულია კაპიტალიზმის ჩამოყალიბებასთან. ეკონომიკის მეცნ ანალიზის ელემენტებს შეიცავს ბ. ფრანკლინის შრომები. ამერ. ეკონ. აზრის განვითარებაზე მნიშვნელოვანი ზეგავლენა მოახდინეს ა. ჰამილტონმა (მსხვილი ბურჟ. აპოლოგეტი) და ტ. ჯეფერსონმა (გამოდიოდა ამერ. ფინანს. და მიწათმფლობელური ზედაფენის კრიტიკით). XIX ს. შუახანებში ჰ. *კერიმ* წამოაყენა *ინტერესების ჰარმონიის თეორია*, რ-იც მკაცრად გააკრიტიკეს კ. მარქსმა და ფ. ენგელსმა. იმპერიალიზმის პერიოდის ამერ. ეკონ. აზრის ერთ-ერთი ძირითადი თეორიაა ჯ. *კლარკის ზღვრული მწარმოებლურობის თეორია*. მეორე მნიშვნელოვანი რეაქციული მიმართულებაა *ინსტიტუციონალიზმი*, რ-იც 3 სახით გვევლინება. სოც.-ფსიქოლოგიური, სოც.-სამართლებრივი და კონიუნქტურულ-სტატისტიკური

კაპიტალიზმის საერთო კრიზისის II და III ეტაპების ამერ. ეკონ. აზრის წამყვანი მიმართულებაა *კეინზიანელობა* (ჯ. *კეინზი*, ა *ჰანსენი*, ე დომარი). მის გვერდით არსებობს ნეოლიბერალიზმი (ლ. მიზესი, მ ფრიდმანი). XX ს. 60-იან წწ-ში ამერ. ეკონ მეცნიერება დიდ როლს ანიჭებს და პოპულარიზაციას უწევს კაპიტალიზმის ტრანსფორმაციის სხვადასხვა თეორიას (ჯ. კლარკი, ა. ჰანსენი, ჯ. გოლბრეითი პ. *სემიუელსონი*). გამოიყოფა ამ თეორიების 3 ჯგუფი: 1. უარყოფს თანამედროვე კაპიტ. პირობებში მონოპოლიებსა და ფინანს. კაპიტ. ბატონობას (სახალხო კაპიტალიზმის თეორია, მმართველთა რევოლუციის თეორია, მაწონასწორებელი ძალის თეორია), 2. ამახინჯებს ეკონ. სახელმწ. რეგულირების არსსა და კლასობრივ მიმართულებას (*შერეული ეკონომიკის თეორია*, საყოველთაო კეთილდღეობის სახელმწიფოს თეორია), 3. ამახინჯებს სამეცნ.-ტექ. რევოლუციის სოც.-ეკონ. შედეგებს (მ. შ. ყველაზე სახელგანთქმულია ინდუსტრიული საზოგადოების თეორია).

ბურჟ. პოლიტეკონომიაში ანტიკომუნიზმის მთავარი მიმართულებაა „სოვეტოლოგია", რ-იც ალამაზებს კაპიტალიზმს და ცილს სწამებს სოციალიზმსა და სოციალ. გარდაქმნებს (კ. ლანდაუერი, გ. გროსმანი, ა. ბერგსონი).

ამერ. ეკონომისტები დიდ ყურადღებას უთმობენ მზარდი მსგავსების თეორიას (პ. სოროკინი, ჯ. გოლბრეითი), რ-ის არსია მითი იმის შესახებ, თითქოს არ არსებობდეს ძირეული თვისობრივი წინააღმდეგობა თანამედროვე კაპიტალიზმსა და სოციალიზმს შორის, თითქოს შეიძლებოდეს ორი სისტემის ერთ ინდუსტრიულ საზ-ბად შერწყმა, რაც კაპიტ. აპოლოგეტიკის ახალ ფორმას წარმოშობს.

თანამედროვე ბურჟ. ეკონ. თეორიისა და კაპიტალიზმის ახალი მოვლენების საფუძვლიანი კრიტიკა მოცემულია ამერ. მარქსისტ-ეკონომისტების შრომებში (უ. ფოსტერი, ჯ. ალენი, ა. როჩესტერი, ვ. პერლო, გ. ჰოლი).

ეკონ. კვლევის ცენტრებია: ამერ. უნ-ტების სათანადო ფაკ-ტები, ეკონ. გამოკვლევათა ეროვნ. ბიურო (დაარსდა 1920) და ბრუკლინის ინ-ტი (დაარსდა 1927).

უმნიშვნელოვანესი ეკონ. ჟურნალებია: „Survey of Current Business" (1921-იდან). „Economic Notes" (1933-იდან), „American Economic Review" (1911-იდან), „American Economist" (1963-იდან), „Journal of Political Economy" (1892-იდან), „Journal of Economic Theory" (1969-იდან).

**სამართალმცოდნეობა.** იურიდ. აზრის განვითარება აშშ-ში დაიწყო დას. ევროპის ბუნებითი სამართლის სკოლისა და „საზოგადოებრივი ხელშეკრულების" თეორიის იდეებით. რ-ებიც საფუძვლად დაედო ამერ. 1887 კონსტიტუციასა და მის პირველ ათ შესწორებას („უფლებათა ბილს"). ტ. ჯეფერსონის ბურჟ. ლიბერალიზმის გავლენით ვითარდებოდა დას. ევროპიდან გადმოღებული სხვა იურიდ. მიმართულებებიც (პოზიტივიზმი, სამართლის ისტორიული სკოლა, „თავისუფალი სამართლის" სკოლა). ამასთან ერთად იმპერიალიზმის ხანაში გაძლიერდა ა. ჰამილტონისა და ჯონ ადამსის რეაქციულ შეხედულებათა გავლენაც, რის შედეგად XX ს. 30-იან წწ-ში ჩამოყალიბდა „საყოველთაო კეთილდღეობის სახელმწიფოს" რეაქციულ-იდეალისტური თეორია. ამჟამად ძირითადი იურიდ. მიმართულებებია: ჰარვარდის სოციოლოგიური სკოლა (რ. *პაუნდი*, ჰ. კაირნზი, ბ. კარდოზო), ნორმატივიზმი (ჰ. *კელზენი*), „რეალისტური სკოლა" (დ. ფრენკი, დ. ვიგმორი, კ. ლეველინი); სოც. რეფორმების მომხრეთა ლიბერალური მიმდინარეობა (ო. ჰოლმზი, ლ. ბრანდიზი, კ. ლამონტი, ა. მარკლჯონი და სხვ.). თანამედროვე იურიდ. აზრისათვის აშშ-ში დამახასიათებელია პრაგმატისტული მიდგომა, კიბერნეტიკის გამოყენება სამართალში, სამართალმცოდნეობის გამიჯვნა პოლიტ. მეცნიერებათაგან და ანტიკომუნიზმი.

სამართალმცოდნეობის მთავარი ცენტრებია: პოლიტ. და სოც. მეცნიერებათა ამერ. აკადემია (ფილადელფია), პოლიტ. მეცნიერებათა აკადემია (ნიუ-იორკი), ამერ. ადვოკატთა ასოციაცია (ჩიკაგო), პოლიტ. მეცნიერების ამერ. ასოციაცია (ვაშინგტონი), საერთაშ. სამართლის ამერ. საზოგადოება (ვაშინგტონი), ამერ. სამართ. სკოლების ასოციაცია (ვაშინგტონი), ამერ. სამართ. ინ-ტი (ფილადელფია) და სხვ. მეცნ. კვლევა წარმოებს აგრეთვე სტენფორდის და ბერკლის (კალიფორნია), ჰარვარდის (მასაჩუსეტსი), იეილის (კონექტიკუტი), კოლუმბიისა და კორნელის (ნიუ-იორკი) უნ-ტებში და ა. შ.

აშშ-ში 322 იურიდ. ჟურნალი გამოდის. მათ შორის ყველაზე მნიშვნელოვანია: „American Journal of Comparative Law" (1952-იდან), „American Journal of International Law" (1907-იდან), „Cambridge Law Journal" (1921-იდან), „Columbia Law Review" (1901-იდან), „Harward Law Review" (1887-იდან), „Michigan Law Review" (1902-იდან), „Yale Law Journal" (1891-იდან).

**ენათმეცნიერება.** XX ს-ის დასაწყისში ფ. *ბოასმა* საფუძველი ჩაუყარა ამერიკის ინდიელთა ენების აღწერას. ეს საქმიანობა განაგრძეს და ორიგინ. ზოგადენათმეცნიერული თეორიები შექმნეს ბოასის მოწაფეებმა ლ. *ბლუმფილდმა* და ე. *სეპირმა*. მათ მოძღვრებას ემყარება თანამედროვე ამერ. *სტრუქტურალიზმი — დესკრიფციული ლინგვისტიკა*. 60—70-იან წწ-ში დესკრიფციულ ენათმეცნიერებას მკვეთრად დაუპირისპირდა ახალი მიმდინარეობა — ნ. ხომსკის ტრანსფორმაციული ანუ წარმომშობი გრამატიკა. ამ მიმდინარეობათა გვერდით ამერიკაში განვითარდა კვლევა-ძიების გარკვეული მიმართულებები, როგორიცაა *ეთნოლინგვისტიკა*, ანთროპოლოგიური ლინგვისტიკა, *ფსიქოლინგვისტიკა*, სოციოლინგვისტიკა, უნივერსალიათა ლინგვისტიკა.

**ისტორიოგრაფია.** ისტ. კვლევა აშშ-ში სათავეს იღებს კოლონ. პერიოდის მემუარებსა და ქრონიკებში. XVIII ს. ბოლოსა და XIX ს. ისტორიკოსთა შრომები ძირითადად ეძღვნებოდა 1775—83 ჩრდ. ამერიკაში დამოუკიდებლობისათვის ომს. XIX ს. II მეოთხედში გაბატონებული მდგომარეობა უჭირავს „რომანტიულ" ანუ „ადრეულ სკოლას" (დ. ბანკროფტი, ფ. პარკმენი და სხვ.), რ-იც თავისებურ ეროვნ. განვითარებას განმარტავდა როგორც ამერ. ერის „განსაკუთრებულ მისიას". 30-იან წლებში ამერ. ისტორიოგრაფიაში ერთმანეთს დაუპირისპირდა რეაქციულ-მონათმფლობელური და რადიკალურ-აბოლიციონისტური მიმართულებანი. ისტ. მეცნიერების რევ.-დემოკრ. ხაზი გამოიკვეთა ფ. დუგლასის, დ. უ. ფილიფსის შრომებში. 1884 დაარსდა ამერ. ისტ. ასოციაცია. XIX ს. ბოლოს წამყვან პოზიციას იჭერს პოზიტივისტური ისტორიოგრაფია (ჰ. ადამსი, ჰ. ბ. ადამსი, ჯ. მაკმასტერი და სხვ.), ყალიბდება ე. წ ექსპანსიონისტური მიმართულება (ჯ. ფისკე, ჯ. ბარჯესი, ა. მეჰენი, და სხვ.), რ-იც ასახავს ამერ. იმპერიალიზმის აგრეს. ლტოლვის ზრდას. XX ს. აღმოცენდა ისტორიოგრაფიაში ბურჟ. რეფორმიზმის ამსახველი „ეკონომიკური" მიმართულება (ფ. ტერნერი, ჩ. ბირდი, ე ჩანინგი, ა. შლეზინგერ-უფროსი, ე. ბოგარტი, ჰ. ფოლკნერი, ლ. ჰეკერი და სხვ.). II მსოფლიო ომის შემდეგ ე. წ. ნეოლიბერალისტური მიმართულების ისტორიკოსები (ლ. შლეზინგერ-უმცროსი და სხვ.) ცდილობდნენ აშშ-ის ისტორია განემარტათ როგორც კაპიტალიზმის განუწყვეტელი სრულყოფის პროცესი. კაპიტალიზმის აპოლოგეტიკა დამახასიათებელია აგრეთვე ე წ. „ბიზნესის სკოლის" ისტორიკოსებისათვის. მარქსისტული ისტორიოგრაფია ჩაისახა XIX ს. ბოლოსა და XX ს. დასაწყისში (ფ. ზორგე და სხვ.). აშშ-ის ისტორიის ძირითადი პრობლემების (ომი დამოუკიდებლობისათვის და სამოქალაქო ომი, მუშათა და ფერმერთა მოძრაობა, ბრძოლა რასიზმის, რეაქციისა და მილიტარიზმის წინააღმდეგ) შესწავლაში დიდი წვლილი შეიტანეს ჰ. აპთეკერმა, ა. ბიმბამ, ი. დებზმა, ჯ. რიდმა, ა. როჩესტერმა, ჩ. რუთენბერგმა,


ჯ. დევიდსონი. ალბერტ აინშტაინი. 1934. უიტნის ამერიკული ხელოვნების მუზეუმი. ნიუ-იორკი.


რ. კენტი. მწვერვალი ლითოგრაფია. 1928.

ე. ფლინმა, ფ. ფონერმა, უ. ფოსტერმა, ჰ. ჰოლმა და სხვ. პროგრ. ისტორიკოსებს მიეკუთვნება უ. დიუბუა, რ-ის სახელთან დაკავშირებულია აშშ-ის ზანგთა ისტორიოგრაფიის ჩასახვა და განვითარება (კ. ვუდსონი და სხვ.).

## XII. ბეჭდვითი სიტყვა, რადიომაუწყებლობა, ტელევიზია

1972 აშშ-ში გამოდიოდა 20 ათ-ზე მეტი ჟურნალ-გაზეთი და სხვა პერიოდული გამოცემა, მ. შ. 1750 ყოველდღიური გაზეთი (საერთო ტირაჟი 65 მლნ.). ყველაზე მეტად ინფორმირებული და გავრცელებული გაზეთებია: *„ნიუ-იორკ ტაიმზი“*, *„ვაშინგტონ პოსტი“*, „ვაშინგტონ ივნინგ სტარი“ („Washington Evening Star“, 1852-იდან, ტირაჟი 318 ათ. ც.), „კრისჩენ საიენს მონიტორი“ („The Christian Science Monitor“, 1908-იდან, ტირაჟი 210,8 ათ. ც-ზე მეტი), „უოლსტრიტ ჯორნელი“ („The Wall Street Journal“, 1889-იდან, ტირაჟი 1 მლნ. ც-ზე მეტი) და სხვ.; ცალკეული საგაზეთო ტრესტების გამოცემებია: *„ჩიკაგო ტრიბიუნი“*, *„ნიუ-იორკ დეილი ნიუზი“*. საგამომცემლო კონცერნების ჟურნალებია: *„ტაიმი“*, „ფორჩუნი“ („Fortune“, 1930-იდან, ტირაჟი 495 ათ. ც.), „ბიზნის უიკი“ („Business Week“, 1929-იდან, ტირაჟი 578,6 ათ. ც.). სხვა ჟურნალებია: „იუნაიტიდ სტეიტს ნიუზ ენდ უორლდ რიპორტი“ („United States News and World Report“, 1933-იდან, ტირაჟი დაახლ. 1,7 მლნ. ც.), „ნიუზუიკი“ („Newsweek“, 1933-იდან, ტირაჟი 2 მლნ. ც.), „რიდერზ დაიჯესტი“ („Reader's Digest“, 1922-იდან, ტირაჟი 17,7 მლნ. ც-ზე მეტი). ამერ. კომუნისტების გამოცემებია გაზ. *„დეილი უერლდი“*, ჟურნ. *„პოლიტიკლ აფეარზი“*. მსხვილი საინფორმაციო სააგენტოებია: ასოშიეიტიდ პრესი და იუნაიტიდ პრეს ინტერნეშნლი. რეგულ. რადიომაუწყებლობა დაიწყო 1920-იდან. 1972 იყო 6300 კომერც. რადიოსადგური. აშშ-ში რადიომაუწყებლობა და ტელევიზია ძირითადად ეკუთვნის 4 მსხვილ კომპანიას: „ნეშნლ ბროდკასტინგ კომპანის“, „კოლამბია ბროდკასტინგ სისტემს“, „ამერიკენ ბროდკასტინგ კომპანის“ და „მიუჩუელ ბროდკასტინგ სისტემს“. მსხვილ საგაზეთო ტრესტებსა და გავლენიან გაზეთებს, როგორც წესი, აქვთ საკუთარი რადიოსადგურები.


ე. უ ა ი ე ს ი. «ალბერტის ვაჟი». 1959. ეროვნული გალერეა. ოსლო.


ლ. ს ა ლ ი ვ ა ნ ი. გარანტის კომპანიის შენობა ბუფალოში. 1954—55.

აშშ ეწევა ინტენს. პროპაგანდას საზღვარგარეთის ქვეყნებში. მთავრობა ოფიციალურად უწევს კონტროლს და აფინანსებს „ამერიკის ხმის“ რადიოგადაცემებს. რადიოსადგურების „რიასის“, „თავისუფალი ევროპის“, „თავისუფლების“ და სხვ. გადაცემები განკუთვნილია სპეციალურად სოციალ. ქვეყნებისათვის ანტიკომუნისტური და ანტისაბჭოთა პროპაგანდის გასაწევად.


ლ. მ ი ს ვ ა ნ დ ე რ რ ო ე. სიგრემის კომპანიის შენობა ნიუ-იორკში. 1958.

სატელევიზიო გადაცემები დაიწყო 1941, ხოლო ფართო კომერც. საფუძველზე გადავიდა 1950-იდან. 1972-თვის იყო 683 კომერც. ტელესადგური.

## XIII. ლიტერატურა

საწყის ეტაპებზე (XVII—XVIII სს.) აშშ-ის ლიტ-რის თავისებურებას განსაზღვრავს ქვეყნის კოლონ. წარმოშობა, ევრ., განსაკუთრებით, ინგლ. კულტურის ძლიერი გავლენა. აშშ-ის ლიტ-რა სათავეს იღებს XVII ს. პირველ ინგლ. მოგზაურთა და კოლონიზატორთა აღწერებში, რ-ებშიც ხშირად ჩართულია ინდიელებთან ბრძოლების ფანტასტ. ეპიზოდები, ინდიელთა თქმულებები და ძველი ქვეყნიდან მოტანილი ტრად. ფოლკლორი. მხატვრული ლიტ-რის განვითარებას აყოვნებდა კოლონიზატორთა წმინდა პრაქტ. ინტერესები, დაუსახლებელი მიწების ათვისების პროცესი. აზროვნების, კულტურისა და ლიტ-რის სფეროში წამყვანი ადგილი დაიკავეს თეოკრატებმა, რელიგ.-ფილოს. და პოლიტ.-დიდაქტ. ტრაქტატებისა და ქადაგებათა ავტორებმა. „ახალი ინგლისის“ პირველ პოეტებად აღიარებული არიან ე. ბრედსტრიტი (1612—72), მ. უიგლზუორთი (1631 — 1705), ე. ტეილორი (1645—1729).

XVIII ს-ში დამოუკიდებლობისათვის ბრძოლისა და ბურჟ. რევ. პერიოდში დემოკრ.-პოლიტ. პუბლიცისტიკაში განმან.-რაციონალისტური აზროვნება დამკვიდრდა (ბ. ფრანკლინის, ტ. *პეინისა* და სხვ. პამფლეტები და ესეები). ჟან დე კრევკერმა (1735—1813) პირველად დახატა ამერ. ყოფა-ცხოვრებისა და პოლიტ. ვითარების შთამბეჭდავი სურათი წიგნში „ამერიკელი ფერმერის წერილები“ (1782).

ჭეშმარიტად ეროვნ. ამერ. პოეზიის სათავედ მიიჩნევენ XIX ს. რომანტიზმის წინამორბედის ფ. ფრენოს (1752—1832) შემოქმედებას. მისმა თანამედროვე პირველმა რომანისტებმა კი ვერ დააღწიეს თავი ევრ. ლიტ-რის გავლენას: ჰ. ბრეკენრიჯი (1748—1816) ამერ. პიონერთა დასურათებისას სერვანტეს-ფილდინგისებურ სატირას მიმართავდა, ჩ. ბ. ბრაუნი (1771—1810) გოტიკური რომანის კვალს მიჰყვებოდა.

XIX ს. I ნახ. აშშ-ის ლიტ-რაში რომანტიზმის განვითარებას ბიძგი მისცა როგორც ევრ. რომანტიზმმა, ისე ადგილ. ზეპირსიტყვიერებამ, ინდიელთა და ამერ. ზანგთა ფოლკლორმა, პირველმოსახლეთა ლეგენდარულმა თავგადასავლებმა, რ-ნიც ამერ. ხელუხლებელი ბუნების ათვისებისა და სტიქიასთან ბრძოლის პროცესში იშვნენ. ახ. ქვეყნის პერსპექტიულობით და მომავლის ილუზიებით აიხსნება ადრეული ეტაპის ამერ. რომანტიზმის ხალისიანობა და სიმსუბუქე (მაგ., უ. *ირვინგის* ნოველები და ესკიზები). დიდმა დემოკრატმა მწერალმა, რომანტიკოსმა ჯ. ფ. *კუპერმა* ისტ. და სათავგადასავლო რომანებში წარმოგვიდგინა, ერთი მხრით, ინდიელ ტომთა განადგურების ტრაგიკული სურათები და, მეორე მხრით, თავგანწირული გმირები, რ-ნიც ველურ ბუნებაში გზას უკაფავენ ცივილიზაციას. ბუნების ფაქიზი მომღერალი უ. კ. *ბრაიანტი* პოეზიას მორალურ-გამაკეთილშობილებელ ფუნქციას აკისრებდა. გვიანდ. ამერ. რომანტიკოსები უკვე ნათლად ხედავდნენ მომძლავრებული კაპიტალიზმის მანკიერ მხარეებს, უსულგულო პრაქტიციზმის განვითარებას. მათ შემოქმედებაში სასოწარკვეთილებისა და ამაოების განწყობილება დამკვიდრდა. ე. ა. *პოს* ლექსები და ნოველები განწირულების, კოშმარებისა და სიკვდილის ტრაგიკული შეგრძნებითაა აღსავსე. პროზის ოსტატი ნ. *ჰოთორნი* პიროვნების დაკნინების მიზეზებს ადამიანის ცოდვილ ბუნებაში ხედავს. ჰ. *მელვილის* რომანებში, განსაკუთრებით „მობი დიკში“ (1851), სოც. და მორალური პროტესტის მოტივები და პესიმისტური მსოფლაღქმა ორგანულად ერწყმის სათავგადასავლო თემატიკას.

ამერ. რომანტიზმთან ბევრი რამ აკავშირებს *ტრანსცენდენტალისტ* მწერალთა ჯგუფს — რ. უ. *ემერსონს*, ჰ. *თოროს*, მ. ფულერს და სხვ., რ-ნიც უტოპიური იდეალ. პოზიციებიდან ამხელდნენ კაპიტალ. სინამდვილეს. ე. წ. ბრაჰმინელების — ჰ. უ. *ლონგფელოს*, ო. უ. ჰოლმზის (1809—94), ჯ. რ. ლოუელის შემოქმედებას მწიგნობრულობის დაღი დაასვა ევრ. კულტურის მიმბაძველობამ, „ინტელექტუალურმა არისტოკრატიზმმა“ და პედანტურობამ, თუმცა მათ მაინც დიდი ღვაწლი დასდეს ეროვნ. ლიტ-რის განვითარებას; ამ მხრივ განსაკუთრებით აღსანიშნავია ლონგფელოს შესანიშნავი პოეტური ქმნილება, ინდიელთა ფოლკლორით შთაგონებული „ჰაიავათას სიმღერა“ (1855). ამ დროს განვითარდა *აბოლიციონისტური ლიტერატურაც*, რ-ის საუკეთესო წარმომადგენლები არიან ჰ. *ბიჩერ-სტოუ*, ჯ. *უიტიერი*, რ. *ჰილდრეთი*, პუბლიცისტები უ. ლ. გარისონი (1805 — 79), ცნობილი საზ. მოღვაწე ა. *ლინკოლნი*, ფ. *დუგლასი*, უ. ფილიფსი (1811—84) და სხვ.; აბოლიციონიზმის იდეებს გამოხატავდნენ ტრანსცენდენტალისტებიც, „ბრაჰმინელებიც“, აგრეთვე დიდი ამერ. პოეტი უ. *უიტმენი*, რ-იც ადამიანურ სიკეთეს, ძლიერებას, ბუნების სიდიადეს უმღერის. ე. *დიკინსონის* ლირიკა მკვეთრად დაუპირისპირდა ტრად. პოეტურ ნორმებს, სათავე დაუდო ორიგინ. თავისუფალ ელიპტურ ლექსს და უიტმენთან ერთად გზა გაუხსნა XX ს. დიდ ამერ. პოეზიას.

სამოქალაქო ომის შემდეგ რეალისტური ლიტ-რა მრავალი განშტოებით განვითარდა. პირველ ყოვლისა, ეს იყო ე.წ. ლოკალური რეალიზმი, რ-ის წარმომადგენელთა — ფ. *ბრეტ ჰარტის*, ჯ ჩ. *ჰარისის* და სხვ. თხზულებებში ლოკალურ კოლორიტს აძლიერებს ადგილ. ფოლკლორი, დიალექტი; იუმორისტული ნაკადი დაგვირგვინდა დიდი ამერ. რეალისტის, შესანიშნავი სატირიკოსის მ. *ტვენის* შემოქმედებით. უ. დ. *ჰოუელზი* თეორ. შრომებში „სათუთ“ რეალიზმს, ამერ. ცხოვრების მხოლოდ „მომღიმარი მხარეების“ ასახვას ქადაგებდა, მაგრამ მხატვრულ შემოქმედებაში არ ერიდებოდა სოც. კრიტიკას. 90-იან წწ. სამწერლო ასპარეზზე გამოვიდნენ ახალგაზრდა მწერლები ჰ. გარლენდი, ჰ. ფულერი (1857—1929), ფ. *ნორისი*, ს. *კრეინი*, რ-თა შემოქმედებაში თუმცა კი შეინიშნება ერთგვარი მელოდრამატიზმი, ნატურალიზმის ესთეტიკით გატაცება, მაგრამ მაინც დიდი რეალისტური ძალით არის ასახული სინამდვილე. ამავე პერიოდში ჰ. *ჯეიმზი* რეალისტური ფსიქოლ. რომანის დამკვიდრებისათვის იბრძოდა.

XX ს. დასაწყისში აშშ-ის ლიტ-რა რეალიზმის მძლავრი აღმავლობით აღინიშნა. ნოველის ოსტატი ო. *ჰენრი* მ. ტვენის ტრადიციებს აგრძელებდა; ჯ. *ლონდონის* ნაწარმოებებს ბუნებისა და ადამიანის ძალისადმი რწმენის რომანტ. პათოსი ამშვენებს; თ. *დრაიზერმა*, ნორისის ჰემკვიდრემ, თავისი სოც. რომანებით ლახვარი ჩასცა ამერიკაში პიროვნების ყოვლისშემძლეობის მითს. მწერალი ქალები ე. *უორტონი* და უ. კეთერი თუმცა ოპტიმისტურად აღიქვამდნენ ამერ. სინამდვილეს, მაგრამ არც მანკიერ მხარეთა გაბედულ მხილებას ერიდებოდნენ.

გამოცოცხლება პოეზიასაც დაეტყო. ე. ა. *რობინსონმა* და განსაკუთრებით რ. *ფროსტმა* ტრად. ლექსი სრულყოფამდე

აიყვანეს, ამასთან გაბედულად მიმართეს ახალ, ორიგინ. ვერსიფიკაციას; მათ პოეზიაში გამოსჭვივის სკეპტიციზმი, სინამდვილის რთულ წინააღმდეგობათა ტრაგიკული აღქმა და ამავე დროს სიცოცხლის, ადამიანის, ბუნების სიყვარული. ამავე გზას დაადგნენ პოეტები ვ. ლინდზი, ე. ლ. *მასტერზი*, *კ. სენდბერგი*.

I მსოფლიო ომის წინაპერიოდში წარმოიშვა ახ. პოეტური სკოლა *იმაჟიზმი*, რ-ის ერთ-ერთი მესვეურისა და თეორეტიკოსის ე. *პაუნდის* მიმდევარნი იყვნენ ე. *ლოუელი*, მ. *მური*, ე. *კამინგზი*, ჰ. დულიტლი (1886—1961), უ. კ. უილიამზი (1883—1963) და სხვ.; ყოველი მათგანი თავისებური ექსპერიმენტატორია ვერსიფიკაციის სფეროში. იმაჟისტებთან ახლოს იდგნენ ე. წ. მეტაფიზიკოსი პოეტები, რ-თა წარმომადგენელია სახელგანთქმული ინგლ.-ამერ. პოეტი ტ. ს. *ელიოტი*. მისი გავლენა ატყვია ა. მაკლიშის ორიგინ., ღრმა ლირ. განცდით გამსჭვალულ ადრეულ პოეტურ შემოქმედებას, სამხრეთელ პოეტებს ჯ. რენსომს (დ. 1888), დ. დეივიდსონს (1857—93) და ო. ტეიტს (დ. 1899). ჰ. კრეინი (1899—1932) უფრო საკუთარი ხმის მქონე პოეტია.

1920—30-იანი წწ. პროგრ. ანტიიმპერიალ. ლიტ-რის აღმავლობით აღინიშნა. დიდი ოქტ. სოციალ. რევ. იდეების მგზნებარე დამცველმა ჯ. *რიდმა*, გამოჩენილმა რომანისტმა დრაიზერმა, აგრეთვე ლ. სტეფენზმა (1866—1936) გზა გაუკაფეს ამერ. პროლეტ. მწერლობას, რ-ის საუკეთესო ტრადიციებს 30-იანი წწ. დასაწყისში ავითარებდნენ მ. *გოლდი*, ჯ. *ლოსონი*, ლ. *ჰიუზი* და სხვ., ხოლო თანამედროვე ეტაპზე ლ. ბრაუნი (დ. 1913), ფ. *ბონოსკი* და სხვ. პროლეტ. პროგრ. ლიტ-რის განვითარებაში დიდი როლი შეასრულა ჟურნალებმა „ლიბერეიტორმა“ („The Liberator“, 1918—24), „ნიუ მესიზმა“ („New Masses“, 1926—47). იმავე 20—30-იან წწ. რეალისტი რომანისტები ე. *სინკლერი*, ს. *ლუისი*, ფსიქოლ. ნოველის ოსტატები რ. *ლარდნერი*, დ. *პარკერი* და სხვ. ასახავენ ადამიანთა გართულებულ ყოფას და შინაგან სამყაროს თანამედროვე ბურჟ. სინამდვილეში. ბევრი მნიშვნელოვანი მწერლის (შ. *ანდერსონი*, გ. *სტაინი*, ე. *ჰემინგუეი*, ფ. ს. *ფიცჯერალდი*, ჯ. *დოს პასოსი*, ტ. *ვულფი*, უ. *ფოლკნერი* და სხვ.) შემოქმედება გამსჭვალულია სკეპტიციზმით, პესიმიზმით; ისინი განიცდიან ფროიდისტული ფსიქოანალიზისა და ჯოისისეული „ცნობიერების ნაკადის“ გავლენას. ამავე დროს ეს მწერლები ღრმად სწვდებიან თანამედროვე ადამიანის შინაგან ტკივილებს, ტრაგედიას მსოფლიო ომებისა და მექან. ცივილიზაციის ვითარებაში. ყოველი მათგანი გამოირჩევა სამყაროს ინდივიდ. ხედვით, წერის თავისებური მანერით. 20-იან წწ. ამერ. ლიტ-რაში შ. ანდერსონმა სოც. შინაარსით დატვირთული უსიუჟეტო ფსიქოლ. ნოველა დაამკვიდრა და გ. სტაინთან ერთად დიდი გავლენა მოახდინა თანამედროვე მწერლებზე, მ. შ. „*დაკარგული თაობის*“ პროზაიკოსთა — ე. ჰემინგუეის, ფ. ს. ფიცჯერალდის, ჯ. დოს პასოსის და სხვების მხატვრული მანერის ჩამოყალიბებაზე. ე. ჰემინგუეის, შესანიშნავ სტილისტსა და ლირ. წყობის პროზაიკოსს, მრავალი მიმდევარი გაუჩნდა თანამედროვე ლიტ-რაში. მათ შორის არიან უ. *საროიანი*, ჯ. *ო'ჰარა*; მარტოობისა და ადამიანის განწირულების ტრაგიკული შეგრძნებით, ლირ. პროზის ორიგინალობით „დაკარგული თაობის“ მწერლობასთან ახლოს დგას ტ. ვულფიც. განწირულების თემაზე განსაკუთრებით მძაფრად წერს უ. ფოლკნერი, მეტად რთული და შინაგანად წინააღმდეგობრივი სამხრეთელი მწერალი. სამხრ. შტატების ლიტ-რის აღმავლობას ადასტურებს აგრეთვე ტ. ვულფის, ე. *კოლდუელის*, რ. პ. *უორენის*, ტ. *კაპოუტის*, *ჰ. ლის*, შ. ე. გრაუს (დ. 1929) სოციალურად მახვილი და მხატვრულად დახვეწილი შემოქმედებაც. განცალკევებით დგას ჯ. *სტაინბეკი*, რ-ის მსოფლმხედველობრივი ევოლუცია რთული და წინააღმდეგობრივია; მისი ბევრი ნოველა და რომანი მიჩნეულია XX ს. ამერ. მხატვრული სიტყვის საუკეთესო ნიმუშად.

II მსოფლიო ომის შემდეგ აშშ-ის ლიტ-რაში დიდი ადგილი დაიკავა ანტიმილიტ. თემამ. იგი აისახა ი. *შოს*, ნ. *მეილერის*, ჯ. *ჯოუნზის* და სხვ. რომანებში. საუკუნის შუა წწ-ში თავიანთი მძაფრი, მაგრამ ქაოსური პროტესტით ყურადღება მიიპყრეს ე. წ. „*ბიტნიკებმა*“, „დაკარგული თაობის“ თავისებურმა მემკვიდრეებმა: პოეტებმა ა. გინზბერგმა (დ. 1926), ლ. ფერლინგეტიმ (დ. 1920), გ. კორსომ (დ. 1930), პროზაიკოსებმა ჯ. *კერუაკმა* და სხვ.; 50—60-იან წწ-ში ჟურნალის „ნიუ-იორკერის“ („New Yorker“) ირგვლივ თავმოყრილი ახალგაზრდა მწერლები ჯ. *აპდაიკი*, ჯ. *სელინჯერი*, ჯ. ჰერსი (დ. 1914) მაღალი მხატვრული ოსტატობით გადმოსცემენ თანამედროვე ადამიანის ტრაგედიას, კონფლიქტებს, რთულ ფსიქოლ. ნიუანსებს. თანამედროვე ამერ. ლიტ-რის თვალსაჩინო წარმომადგენელთა შორის უნდა დავასახელოთ აგრეთვე ს. *ბელოუ*, ბ. *მალამუდი*, კ. მაკ-კალერსი (1917—67), ფ. ო'კონორი (1925—64), უ. *სტაირონი* და სხვ.

აშშ-ის ლიტ-რაში დრამატურგიის დამკვიდრებისა და განვითარების მრავალი ცდა წარმატებით დაგვირგვინდა მხოლოდ XX ს. 20—30-იან წწ-ში, როცა შეიქმნა ი. *ო'ნილის* ღრმა ფსიქოლ. და დრამატულად შეკრული ტრაგედია. ამავე პერიოდში კაპიტალიზმის კრიზისმა დააჩქარა რეალისტური დრამატურგიის აღმავლობა [ჯ. *ლოსონი*, მ. *გოლდი*, მ. ანდერსონი (1888—1959), კ. ოდეტსი (1906—63) და სხვ.]. II მსოფლიო ომის პერიოდში ანტიფაშისტურმა თემამ წამყვანი ადგილი დაიკავა ი. შოსა და ლ. *ჰელმანის* პიესებში. თანამედროვე ამერ. დრამატურგთაგან უნდა დავასახელოთ ა. *მილერი*, ტ. *უილიამზი*, ე. ოლბი (დ. 1928) და სხვ., რ-თა პიესები სოც. პროტესტს გამოხატავს და ღრმა ფსიქოლ. კონფლიქტებით, დრამ. დინამიზმით გამოირჩევა.

ამერ. ლიტ-რის ორგ. ნაწილია აშშ-ის *ზანგური ლიტერატურა*, რ-ის საუკეთესო წარმომადგენელთა [უ. ე. ბ. *დიუბუა*, კ. მაკ-კეი (1890—1948), კ. კალინი (1903—46), ლ. *ჰიუზი*, *რ. რაიტი*, ლ. ბრაუნი (დ. 1913), უ. მოტლი (დ. 1912), ჯ. *ბოლდუინი*, *რ. ელისონი*] შემოქმედებას ღირსეული წვლილი შეაქვს ქვეყნის პროგრ. ლიტ. ცხოვრების განვითარებაში.

*ლიტ.*: ამერიკული ნოველა, ტ. 1—2, თბ., 1967—68; Брукс В. В., Писатель и американская жизнь, пер. с англ., т. 1—2, М., 1967—71; История американской литературы, ч. 1—2, М., 1971; Мендельсон М. О., Современный американский роман, М., 1964; Основные тенденции развития современной литературы США. М., 1973; Паррингтон В. Л., Основные течения американской мысли, т. 1—3, М., 1962—63; Проблемы литературы США XX века, М , 1970.; American literature, N. Y., 1956; Bradley S., Beatty R C., Long E. H., The American tradition in literature, N. Y., 1967; Cunliffe M., The literature of the United States, L., 1959; The Cambridge history of American literature, ed. by W. P. Trent [a. o.], v. 1—3, N. Y. — Camb. (Engl ), 1946.

*ც. თოფურიძე.*

## XIV. არქიტექტურა და სახვითი ხელოვნება

აშშ-ის ტერიტორიაზე ძველთაგანვე ვითარდებოდა პირველყოფილი თემური წყობილების პირობებში მცხოვრებ ინდიელ ტომთა მხატვრული კულტურა. აღსანიშნავია სამხრ.-დას. ინდიელთა მიერ შექმნილი გრანდიოზულ იარუსებიანი სახლები — სოფლები („პუებლო“) და სტილიზებული ნახატები კერამიკაზე (ჩიტები, ირმები), ადამიანისა და ცხოველთა ქვის, თიხის, ხის გამოსახულებანი. კოლონიზაციის დროს ხელოვნების ბევრი ნიმუში განადგურდა. ახ. ეპოქაში ვითარდებოდა მხატვრული ხელოსნობის ზოგიერთი დარგი: ხეზე კვეთა, ნაყშიანი ქსოვილები, კარვების მოხატვა („ტიპი“) და ბუმბულის მორთულობანი. XVII ს-იდან გავრცელდა ევრ. ტიპის არქიტექტურა. გაჩნდა მიამიტი, პრიმიტიულ-სიბრტყობრივი დეკორ. ხასიათის პორტრეტული ფერწერა. XVIII ს. შუა ხანებიდან შენდებოდა ერთგვაროვანი ტიპის სწორკუთხოვანი დაგეგმარების ქალაქები (ნიუ-იორკი, ფილადელფია, ბოსტონი). გაჩნდნენ ნიჭიერი პროფ. ფერმწერები (ბ. უესტი, ჯ. კოპლი). დამოუკიდებლობისათვის 1775—83 ომმა აშშ-ში კულტურის აღმავლობა გამოიწვია. 1790—93 არქიტ. პ. ლანფანმა შეადგინა ახ. დედაქალაქის — ვაშინგტონის გეგმა. XVIII ს. II ნახ. და XIX ს. დასაწყისში ჩამოყალიბდა კლასიციზმის ამერ. ვარიანტი — ნატიფი, სადა, მაგრამ თავისებურად ზვიადი. იგი წარმოდგენილია ბუნებასთან ჰარმონიულად შერწყმული მემამულეთა საკარმიდამო და ლამაზსვეტებიანი ქალაქური შენობებით (კაპიტოლიუმი რიჩმონდში, 1785—96, არქიტ. ტ. ჯეფერსონი; თეთრი სახლი ვაშინგტონში, 1792—1829; არქიტ. ჯ. ჰობანი, ჯ. ლატრობი; ბირჟა ფილადელფიაში, 1832—34, არქიტ. უ. სტრიკლენდი). პორტრეტული ხელოვნ. აღმავლობა აშშ-ში დაკავშირებულია გ. სტიუარტის, ტ. სალის, ჩ. პილის შემოქმედებასთან. ჯ. ტრამბალმა შექმნა ბრძოლების რომანტიკით აღსავსე ბატალური სურათები.

კაპიტალიზმის სწრაფმა განვითარებამ XIX ს. შუა ხანებში გამოიწვია ქ-ების დაჩქარებული ზრდა და მკვეთრი სოც. კონტრასტები. არქიტექტურაში დამკვიდრდა გრანდიოზულობისა და მოჩვენებითი განდიდებისადმი მისწრაფება (კაპიტოლიუმი, 1793—1865, არქიტ. უ. თორნტონი, ბ. ლატრობი, ტ. უოლტერი; ჯ. ვაშინგტონის ძეგლი, 1848—84, არქიტ. რ. მილზი, ორივე ვაშინგტონში). კლასიკურმა ფორმამ თანდათან ადგილი დაუთმო



ვ. ლ. რ ა ი ტ ი. პრაისის კოშკი ბარტლზვილში. 1955-56.

ე. უ ა ი ე ს ი. «კრისტინას სამყარო». 1948. თანამედროვე ხელოვნების მუზეუმი. ნიუ-იორკი.





უ. ზორახი. გამარჯვება. 1945. დაუნტაუნის გალერეა. ნიუ-იორკი.

ევრ. სტილის მიმბაძველობას (ნეოგოტიკური ეკლესია ტრინიტი-ჩერჩი ნიუ-იორკში, 1839–46, არქიტ. რ. აპჯონი). გაჩნდა ოფიც. ფერწერა (ჯ. ნიგლისა და ს. მორზეს პარადული პორტრეტები, უ. ოლსტონის ბიბლიური კომპოზიციები). „მდინარე ჰუდსონის სკოლის“ (ტ. კოული, ტ. დაუტი, ე. დიურანდი) პეიზაჟურ ფერწერაში ერთმანეთს შეერწყა სივრცეთა გადმოცემის პათოსი, რომანტ. ეფექტურობა და წერის ნატურალისტური სიმშრალე. განვითარდა აგრეთვე გულწრფელი რეალისტური ხელოვნება— უბრალო მშრომელი ხალხის ცხოვრების ამსახველი სურათები (ჯ. ბინგემი, უ. მაუნტი, ი. ჯონსონი). 1861–65 სამოქალაქო ომის შემდეგ ინტენსიურად ვითარდებოდა სამრეწვ. და სამოქალაქო მშენებლობის ტექნიკა და ეკონომიკა, ინერგებოდა ლითონის კარკასული კონსტრუქციები, ფართოდ იყენებდნენ მინას, აგებდნენ მაღლივ შენობებს. ამასთან ერთად შესამჩნევი გახდა სტილთა ეკლექტიკური აღრევა, მისწრაფება „მდიდრული“, პრეტენზიული შენობების აგებისადმი, რ-მაც შეცვალა საუკუნის შუახანების ნეოკლასიკა და ნეოგოტიკა. XIX ს. II ნახ. და XX ს. დასაწყისის დიდ ნაგებობათა შორის აღსანიშნავია ნიუ-იორკში ბრუკლინის ხიდი (1869–83, არქიტ. ჯ. რებლინგი), პირველი ცათამბჯენი ტრიბიუნბილდინგი (1873–75, არქიტ. რ. ჰანტი) და პენსილვანიის ვაგზალი (1910, არქიტ. ჩ. მაკ-კიმი, უ. მიდი, ს. უაიტი). ტექ. პროგრესმა და მიწის ფასის ზრდამ XIX ს. დასასრულისათვის განაპირობა ცათამბჯენების მასობრივი მშენებლობა. ახ. კონსტრუქციების მხატვრული გააზრების პირველი ცდები ეკუთვნის არქიტ. ჰ. რიჩარდსონს (უნივერმაღი „მარშალ ფილდი“ ჩიკაგოში, 1885–87), რ-იც რომანული სტილის მოტივების გამოყენებით ფორმათა მკაცრ უბრალოებას ეძებდა. სახვით ხელოვნებაში ჭარბობდა ცრუსალონური მიმართულება. გამარჯვებული ბურჟ. წინააღმდეგ თავისებური პროტესტი იყო ა. რაიდერის პირქუში ფანტასტ. სიმბოლიზმი. დემოკრ. მოძრაობამ გამოაღვიძა რეალისტური ძალები. წამყვან ოსტატრეალისტთა შორის იყვნენ ამერ. უბრალო ადამიანთა ცხოვრების მომღერალი უ. ჰომერი, უკომპრომისო პორტრეტისტი და ჟანრისტი ტ. იკინზი, პორტრეტისა და ლირ. პეიზაჟის ოსტატი ჯ. *უისტლერი*, მეტყველი სკულპტურული ძეგლებისა და პორტრეტების ავტორი ო. სენტ-გოდენსი. პეიზაჟური ფერწერის განვითარებასა და პირობითი აკად. ხერხებისაგან მის განთავისუფლებაში მნიშვნელოვანი როლი შეასრულეს ჯ. კენსეტმა, ჯ. ინესმა, ყოფაცხოვრებით ჟანრში რეალიზმის განვითარებაში — ტ. ჰოვენდენმა და მ. კესეტმა, რ-თაც აშშ-ში დაამკვიდრეს ადრეული იმპრესიონიზმის უშუალობა.

XX ს. მრეწველობის ტექ. აღჭურვამ და სიმდიდრემ აშშ-ში მიიზიდა მრავალი ევრ. არქიტექტორი, მ. შ. ფუნქციონალიზმის ლიდერები. ცნობილმა არქიტ. ფ. ლ. რაიტმა მცირესართულიან ნაგებობათა მშენებლობაში შექმნა ბუნებასთან და ადგილობრივ პირობებთან ურთიერთდაკავშირებულიორიგინ. არქიტექტურის კონცეფცია („სახლი ჩანჩქერზე“, პენსილვანია, 1936; გუგენჰაიმის მუზეუმი, ნიუ-იორკი, 1956–59). მაგრამ XX ს. შუა ხანებში გაბატონდა საერთაშ. ფუნქციონალიზმი, რ-იც თავისი მკაცრი გეომ. მოცულობებითა და მინის პრიზმებით მსოფლიო პრაქტიკის ნიმუშად იქცა (სახლები ლეიკშორ-დრაივზე ჩიკაგოში, 1950–51, არქიტ. ლ. *მის ვან დერ როე*; გაეროს შენობა ნიუ-იორკში, 1947–50, არქიტ. უ. ჰარისონი, მ. აბრამოვიჩი). აშშ-ის არქიტექტორებმა დიდი მუშაობა გასწიეს მშენებლობის ინდუსტრიალიზაციის, ახ. მასალებისა და მეტყველი სივრცობრივი კონსტრუქციების დანერგვის საქმეში. მნიშვნელოვანია ე. საარინენის სივრცეში დინამიკურად განვითარებული პლასტ. ფორმები (აეროვაგზალი „კენედი“ ნიუ-იორკში, 1962 და სხვ.), მაგრამ ამერ. არქიტექტორთა ძიებებს ხშირად ინდივიდუალისტური ან პარადული ნეოკლასიკური ხერხებისაკენ დაბრუნების დაღი ეტყობა (სამედ. ცენტრი პალო-ალტოში, 1957–60, არქიტ. ე. სტოუნი; მუზეუმი ფორტ-უერთში, 1961, არქიტ. ფ. *ჯონსონი*). მიმდინარეობს ქალაქის ცალკე რ-ნების რეკონსტრუქცია, აგებენ უდიდეს შენობებს (მსოფლიოში ყველაზე მაღალი ცათამბჯენი სირს-ტაუერი ჩიკაგოშია, 1973).

XX ს. დასაწყისში სახვ. ხელოვნებაში გაძლიერდა რეალისტური ტენდენციები, ბურჟ. სინამდვილის კრიტ. აღქმა. ახ. რეალისტური სკოლის დამაარსებელი იყო რ. ჰენრი. პროგრ. რეალისტური ტრადიციების განვითარებაში დიდი წვლილი მიუძღვით ფერმწერებსა და გრაფიკოსებს რ. *კენტს*, ე. ჰოპერს, ე. *უაიეტს*, ძმებს სოიერებს, მოქანდაკეებს ჯ. ბარნარდს, ჯ. ეპსტაინს, უ. ზორახს, პ. მენშიპს, გრაფიკოს ჯ. პენელს. 1917 შემდეგ აღმოცენდა პროგრ., მ. შ. კომუნისტურ პრესასთან დაკავშირებული მებრძოლი პოლიტ. გრაფიკა (რ. მაინორი, ფ. ელისი, უ. გრო*პერი*, ა. იანგი). დამახასიათებელია მწვავე პოლიტ. ტენდენციის შერწყმა მკვეთრ ექსპრესიასა და გროტესკთან (ბ. შანი, ა. *რეფრეჟიე*, ჩ. უაიტი, ჯ. ლევინი). „არსენალის გამოფენის“ შემდეგ, 1913, განვითარებას იწყებს მოდერნიზმი (ჯ. *მარინის*, ლ. ფაინინგერის, ა. დოუვის ფერადოვანი ფანტაზიები, სტ. დეივისისა და „პრეციზიონისტების“ ჩ. შილერისა და ჩ. დემუთის ნახევრად აბსტრ. კომპოზიციები). XX ს. შუა ხანებში კაპიტალისტ მეცენატებისა და პრესის მხარდაჭერით აშშ მსოფლიო მოდერნიზმის, მ. შ. სიურრეალიზმისა (ს. *დალი*, ი ტანგი, ჯ. ო' კიფი) და აბსტრ. ხელოვნების უმთავრეს ცენტრად გადაიქცა. აშშ-ში დაიბადა „აბსტრაქტული იმპრესიონიზმი“ — აბსტრ. ფერწერის ყველაზე უფრო იმპულსური და ფერწერულად მოუწესრიგებელი სახესხვაობა (ჯ. *პოლოკი*, მ. ტობი, ა გორკი); გავრცელდა ლითონის აბსტრ (ა *კოლდერი*, ს ლიპტონი, ტ. როჟაკი), მ. შ. მოძრავი („მობილი“) ქანდაკება. აშშ უკიდურესი მოდერნისტული მიმდინარეობის „პოპ-არტის“ სამშობლოა (რ რაუშენბერგი, ე უორჰოლი, ჯ. სეგალი). 1930-იანი წწ-იდან ოფიციალურად აღიარეს „რეჯიონალისტები“ (გ. ვუდი, ტ. ბენტონი, ჯ კარი), ისევე, როგორც თვითმოქმედი მხატვარი-პრიმიტივისტები (ჯ. კეინი, ა მოზესი), რ-ებიც ხოტბას ასხამენ ბურჟ.-მეშჩანურ „ამერიკული ცხოვრების წესს“.

*ლიტ*.: Мумфорд Л., От бревенчатого дома до небоскреба, пер [с англ ], М., 1936; Христиани А. М., Новейшая архитектура США (1945—1960), М., 1963; Чегодаев А. Д., Искусство Соединенных Штатов Америки от войны за независимость до наших дней, М., 1960.

## XV. მუსიკა

აშშ-ის მკვიდრთ — ინდიელებს მდიდარი და თავისებური მუს. ფოლკლორი ჰქონდათ. ქვეყნის კოლონიზაციამ ხელი შეუწყო ჯერ ესპ. (XVI–XVII სს.), ხოლო შემდეგ ანგლოკელტ. (XVIII–XIX სს ) ფოლკლორის გავრცელებას. აშშ-ის ეროვნ. მუსიკის ჩამოყალიბებაში საგრძნობი როლი ითამაშა აგრეთვე ამერ. ზანგების მუს. ფოლკლორმა, განსაკუთრებით ისეთმა ფორმებმა, როგორიცაა სპირიჩუელი (სასულიერო ხასიათის სიმღერა ბიბლიური ლეგენდების თემებზე) და ბლუზი (საყოფაცხოვრებო შინაარსისა და მელანქოლიური ხასიათის ნელი ტემპის ლირ. სიმღერა). საერო მუსიკის განვითარებას საგრძნობლად აფერხებდა ახალ ინგლისში გაბატონებული ანგლიკანური ეკლესია (XVII ს.). იგი კრძალავდა საერო სიმღერებს, ცეკვებს, მუს. საკრავებს და სანაცვლოდ რელიგ. ჰიმნებსა და საგალობლებს — ფსალმუნებს ავრცელებდა. ემიგრაციის ზრდასთან დაკავშირებით სამხრ. შტატებში ფეხი მოიკიდა ინგლისურმა, ირლანდიურმა, ესპანურმა, პორტუგალიურმა და ფრანგულმა (კრეოლური) ხალხურმა სიმღერებმა და საცეკვაო ჰანგებმა, ევროპულმა მუს. საკრავებმა. პურიტანული ფსალმუნების საფუძველზე არაპროფესიონალმა კომპოზიტორებმა შექმნეს მრავალხმიანი სასულიერო ქორალები და საერო ხასიათის (მორალურ-დიდაქტ., პატრიოტული, რევ., საზეიმო) ჰიმნები, XVIII ს. II ნახ-იდან საფუძველი ჩაეყარა აშშ-ის პროფ. მუსიკას. პირველ ეროვნ. კომპოზიტორად აღიარებულია ფ. ჰოპკინსონი (1737–91) — პირველი ამერ. ოპერის „მინერვას ტაძრის“ ავტორი. საერო ჰიმნების ცნობილი ავტორია უ. ბილინგზი (1746–1800), მასვე ეკუთვნის პოპულ. ჯარისკაცული სიმღერა „ჩესტერი“, მრავალი საგუნდო სიმღერა და ჰიმნი.

აშშ-ის ეროვნ. მუსიკის ჩამოყალიბებისა და განსაკუთრებით ჯაზური ხელოვნების განვითარებაში მნიშვნელოვანი როლი ითამაშა „მინსტრელების თეატრმა“. ეს მოხეტიალე მუს. თეატრი განვითარდა XIX ს. შუა წლებში. მსახიობები ზანგების გრიმს იკეთებდნენ და წარმატებით ასრულებდნენ ინგლ.-კელტ. ბალადებს, მსუბუქი ჟანრის ქალაქურ სიმღერებს, ზანგურ სიმღერებსა და საცეკვაო მელოდიებს. „მინსტრელების თეატრთან“ არის დაკავშირებული ს. ფოსტერის (1826–64) შემოქმედება. მან შექმნა სტილით ზანგურ ფოლკლორთან დაახლოებული 200-მდე ლირ. და საყოფაცხოვრებო ქალაქური სიმღერა. ესპ. და აფრ.-ლათ. კრეოლურ ფოლკლორთან არის დაკავშირებული პირველი ამერ. პიანისტისა და კომპოზიტორის ლ. მ. გოტშალკის (1829–69) შემოქმედება. XIX ს II ნახ-იდან აშშ-ში იწყება ევრ. მუსიკოსთა მოზღვავება. 1860-იანი წწ. ბოლოს ყალიბდება სიმფ. ორკესტრები, მუს სასწ. დაწესებულებები და საზ-ბანი. 1883 ნიუ-იორკში გაიხსნა თეატრი „მეტროპოლიტენ-ოპერა“. აქ იდგმებოდა ოპერები მხოლოდ ევრ. რეპერტუარიდან, გამოდიოდნენ ევრ. ცნობილი მსახიობები და დირიჟორები. XIX–XX სს. მიჯნის მუსიკისათვის ნიშანდობლივია ევრ. გავლენა (ლაიფციგის სკოლის აკად. ტრადიციები, ფრანგ. იმპრესიონიზმის გავლენა და სხვ.). ამ პერიოდში საფუძველი ჩაეყარა „ფოლკლორისტულ მოძრაობას“, რ-იც მიზნად ისახავდა ეროვნ ფოლკლორზე დაყრდნობით ამერ. მუსიკის განთავისუფლებას უცხოური კავლენებისაგან. აშშ-ის პროფ. საკომპოზიტორო სკოლის ფუძემდებელია ე. მაკდოუელი (1861–1908). ფოლკლორისტული მიმართულების მიმდევრები იყვნენ აგრეთვე გ. გილბერტი (1868–1928), ჩ. კადმენი (1881–1946) და სხვ. აშშ-ის ეროვნ. პროფ. მუს. სკოლის განვითარებაში მნიშვნელოვანი წვლილი შეიტანა დიდმა ჩეხმა კომპოზიტორმა ა. *დვორჟაკმა* (1892–95 ნიუ-იორკის კონსერვატორიის დირექტორი). მან პირველმა მიუთითა ამერ. მუსიკოსებს ეროვნ. მუს. ფოლკლორის ღრმა შესწავლისა და შემოქმედებითი ათვისების აუცილებლობაზე (სიმფონიაში „ახალი სამყაროდან“ და სიმებიან კვარტეტში, 1893, გამოიყენა ზანგთა და ინდიელთა სიმღერების მელოდიები და რიტმული საწყისები). 20-იანი წწ-იდან ამერ. მუსიკაში იჭრება ფრანგ. მოდერნიზმის ნაკადი. ამ პერიოდის კომპოზიტო-

რებიდან აღსანიშნავია უ. პისტონი (დ. 1894), რ. ჰერისი (დ. 1898), ა. კოპლენდი (დ. 1900), ე. სიგმაისტერი (დ. 1909). გარკვეული პერიოდის შემდეგ ეს კომპოზიტორები ამჟღავნებენ მისწრაფებას ეროვნ. მუს. სტილის დამკვიდრებისაკენ. ეროვნ. ტენდენციები მკვეთრად გამომჟღავნდა ჩ. აივზის (1874—1954) შემოქმედებაში, მის ნაწარმოებებში ფართოდ არის გამოყენებული ამერ. პროვინციის ყოფითი მუსიკის ელემენტები და წარმოადგენს ფოლკლორისა და თანამედროვე დისონანსური (ატონალური და პოლიტონალური) მუსიკის შერწყმას. XIX—XX სს. მიჯნაზე ახალ ორლეანში წარმოიშვა ჯაზი, რ-ის სათავეები ზანგურ ფოლკლორში უნდა ვეძებოთ. ჯაზური მუსიკის დიდოსტატები არიან კომპოზიტორი და პიანისტი ე. კ. *ელინგტონი*, საყვირზე დაკვრის ვირტუოზი და მომღერალი ლ. არმსტრონგი, კლარნეტზე დამკვრელი და დირიჟორი ბ. დ. (ბენი) *გუდმენი* და სხვ.; ჯაზური მუსიკის მრავალი სტილისტური ხერხი გამოიყენა სერიოზული ჟანრის მუსიკაში ბევრმა გამოჩენილმა ამერ. კომპოზიტორმა. ჯ. *გერშვინმა* ჯაზის სიმფონიზაციის საფუძველზე შექმნა ეროვნ. ოპერა „პორგი და ბესი“ (1935), კონცერტი ფორტეპიანოსა და ორკესტრისათვის (1925), „რაფსოდია ბლუზის ტონებში“ (1924), მრავალი პოპულ. ჯაზური სიმღერა და სხვ. ამერ. ხალხური ცეკვებისა და ჯაზის ტიპობრივი თავისებურებანი გამოიყენა ი. *სტრავინსკიმ*. I მსოფლიო ომის შემდეგ აშშ-ში ფართოდ გავრცელდა მიუზიკლი (პირველად გაჩნდა XIX ს. დასასრულს), მუს. კომედიის ამერ. ნაირსახეობა, რ-შიც გამოყენებულია საესტრადო და ყოფითი მუსიკის, ქორეოგრაფიის, ოპერეტისა და ოპერის სხვადასხვა ჟანრი და გამომსახველობითი ხერხი (ჯ. გერშვინის „შენ გიმღერი“, 1931; რ. როჯერზის „ოკლაჰომა“, 1943; ფ. ლოუს „ჩემი მშვენიერი ლედი“, 1956; ლ. ბერნსტაინის „ვესტსაიდური ისტორია“, 1957). აშშ-ის მუსიკის განვითარებაში მნიშვნელოვანი როლი ითამაშა „კომპოზიტორთა ლიგამ“ (1923—54) და „მუშათა მუსიკალურმა ლიგამ“ (1931).

აშშ-ის მუსიკის განვითარებაში დიდი წვლილი შეიტანეს I მსოფლიო ომის შემდეგ ევროპიდან გადასახლებულმა გამოჩენილმა მუსიკოსებმა: მ. ელმანმა, ე. ციმბალისტმა, ს. კუსევიცკიმ, ლ. აუერმა, ი. ხეიფეცმა, ს. რახმანინოვმა, ი. და რ. ლევინებმა, გ. პიატიგორსკიმ, ვ. ჰოროვიცმა და სხვ.; ამ მუსიკოსთა უმრავლესობა შემდგომში ამერ. საშემსრულებლო და პედ. სკოლის ფუძემდებელი გახდა. 1939—45 აშშ-ში ევროპიდან გადასახლდნენ და დამკვიდრდნენ კომპოზიტორები ი. სტრავინსკი, ა. შენბერგი, პ. ჰინდემითი, ე. ქშენეკი, დ. მიიო, ბ. ბარტოკი.

II მსოფლიო ომის შემდეგ აშშ-ის მუსიკაში თავი იჩინა ანტიდემოკრ., ავანგარდისტულმა ტენდენციებმა, რ-იც ფორმალურ ექსპერიმენტატორობაში გამოვლინდა.

თანამედროვე ამერ. მუსიკოსთაგან აღსანიშნავია კომპოზიტორი, პიანისტი და დირიჟორი ლ. ბერნსტაინი, კომპოზიტორები: ს ბარბერი, ჯ. მენოტი, რ. სეშნზი, უ. შუმენი; დირიჟორები. ი. ორმანდი, ლ. სტოკოვსკი, ლ. მაზელი; პიანისტები: ჯ. ბრაუნინგი, ბაირონ ჯეინიზი, ვ. კლაიბერნი, მ. დიხტერი; მევიოლინეები: ი. მენუჰინი, ი. სტერნი; მომღერლები: პ. რობსონი, მომღერალი-კომპოზიტორი პ. სიგერი, ზანგი მომღერალი ქალები: მ. ანდერსონი, მ. დობზი, ლ. პრაისი; მუსიკათმცოდნეები: ნ. სლონიმსკი, ჯ. ჩეიზი, გ. ლანგი. უდიდესი საოპერო თეატრებია „მეტროპოლიტენ-ოპერა“ და „სიტი-ოპერა“ (ორივე ნიუ-იორკში). აშშ-ში საკონცერტო ცხოვრება კომერც. ორგანიზაციების ხელშია. მაღალ დონეზეა დაყენებული მუს. სწავლება. მუს. სკოლებისა და კონსერვატორიათა უმრავლესობა კერძო პირთა საკუთრებაა (ჯულიარდის მუს. სკოლა ნიუ-იორკში, კერტისის ინ-ტი ფილადელფიაში, მალეკინის კონსერვატორია ბოსტონში და სხვ.), უნ-ტებთან არსებობს მუს. ფაკ-ტები (საკუთარი ორკესტრებითურთ). აშშ-ში 60-ზე მეტი პროფ. სიმფ. ორკესტრია. საუკეთესოა ნიუ-იორკის, ბოსტონის (1881-იდან), ფილადელფიის (1900-იდან), კლივლენდის და ჩიკაგოსი, მიჩიგანის სასულე და ობერლინის კამერული ორკესტრები. ცნობილია ძველებური მუსიკის ანსამბლი „პრო მიუზიკი“ (ხელმძღვ. ნ. გრინბერგი); აქტიურად მოღვაწეობს მრავალი მუს. საზ-ბა, ასოციაცია, გამომცემლობა, გრამფირფიტების ფირმა; ტარდება მუს. ფესტივალები (კამერული მუსიკისა—ბერქშირში, 1918-იდან; ამერ. მუსიკისა—როჩესტერში, 1931-იდან; ტანგლვუდში, 1937-იდან).

*ლიტ.*: Конен В. Д., Пути американской музыки. Очерки по истории музыкальной культуры США, 2 изд., М., 1965; Финклстайн С., Композиторы США сегодня, «Советская музыка», 1959, № 10.

## XVI. ბალეტი

აშშ-ში ეროვნ. ბალეტი XX ს. 30-იან წწ-ში შეიქმნა. საბალეტო სპექტაკლებმა, რ-თაც უცხოელები XVIII ს. 60-იანი წწ-იდან დგამდნენ, არსებითი გავლენა ვერ მოახდინა ეროვნ. ბალეტის ჩამოყალიბებაზე. ამერ. ბალეტის ისტორიაში ახ. ეტაპი იწყება XX ს. დამდეგიდან, როდესაც ა. *დუნკანმა* ევრ. კლასიკური ბალეტის შტამპების წინააღმდეგ გაილაშქრა, ხოლო რ. სენტ-დენიმ ტ. შონთან ერთად შექმნა დასი და სკოლა „დენი-შონი“, სადაც ეროვნ. ბალეტის შექმნამდე გავრცელებული ქორეოგრაფიული სტილის ე. წ. „ცეკვა-მოდერნის“ მრავალი თვალსაჩინო წარმომადგენელი აღიზარდა: მ. გრეჰემი (დ. 1893), დ. ჰამფრი (1895—1958), ჰ. ტამირისი (დ. 1905), ჩ. ვაიდმანი (დ. 1901), ჰ. ჰოლმი (დ. 1898). 20-იან წწ-ში „ცეკვა-მოდერნი“ პროგრ. ხასიათს ატარებდა, ასახავდა ფსიქოლ.-საზოგადოებრივ, სოც. პრობლემებს. ამჟამად მის ელემენტებს ფართოდ იყენებენ საბალეტო დადგმებში, მიუზიკლში, კინოში. შეინიშნება კლასიკური ცეკვისა და „ცეკვა-მოდერნის“ ურთიერთმოქმედება, ურთიერთგამდიდრება. XX ს. დასაწყისში განახლდა უცხოეთის საბალეტო დასების (*დიაგილევის* რუს. საბალეტო დასის) გასტროლები, რამაც გარკვეული როლი შეასრულა ეროვნ. ბალეტის შექმნაში. XX ს. 30-იან წწ-ში შეიქმნა ორი უდიდესი საბალეტო კოლექტივი: „ნიუ-იორკ სიტი ბალე“ — შემქმნელი და მთავარი ბალეტმაისტერი ჯ. *ბალანჩინი* (გ. ბალანჩივაძე) და „ამერიკენ ბალე თიეტრი“ — ხელმძღვანელი ლ. ჩეიზი (დ. 1919). XX ს. 40-იან წწ-ში ჩამოყალიბდა ახ. დასები: „მეტროპოლიტენ-ოპერის“ საბალეტო დასი (ხელმძღვ. მაკაროვა, 1970-იდან კი სპარემბლეკი), ვაშინგტონის ეროვნ. ბალეტი (ხელმძღვ. ფრანკლინი) და სხვ.; აშშ-ის თანამედროვე ბალეტის მთავარი ესთეტ. პრინციპია ფოლკლორული საწყისების შერწყმა მოდერნისტული ცეკვის ელემენტებთან.

აშშ-ში მრავალი კერძო საბალეტო სკოლაა, მათგან ყველაზე მნიშვნელოვანია ამერ. საბალეტო სკოლა — ორგანიზატორი და ხელმძღვ. ჯ. ბალანჩინი და „ბალე თიეტრის“ სკოლა—ხელმძღ. ლ. ჩეიზი. აშშ-ის ბალეტის ცნობილი მსახიობები არიან: ა. დანილოვა, მარია და მარჯორი ტოლჩიფები, რ. ჰაიტაუერი, ფ. ფრანკლინი, უ. დოლარი, ნ. კეი, დ. ადამსი და სხვ.; აშშ-ში გამოდის რამდენიმე საბალეტო ჟურნალი: „Dance Magazine“ (1926-იდან), „Dance News“ (1942-იდან) და სხვ. ბალეტის ცნობილი მკვლევარები არიან: ჯ. მარტინი, უ. ტერი, ლ. მური და სხვ.

## XVII. დრამატული თეატრი

XVII ს. ჩრდ. ამერიკაში ევრ. მისიონერები მისტერიულ წარმოდგენებს მართავდნენ. XVIII ს. საგასტროლოდ ჩამოდიოდნენ ევრ. დასები. კოლეჯებში იმართებოდა სცენისმოყვარეთა წარმოდგენები. თეატრის პირველი შენობა აიგო 1716 უილიამზბურგში (ვირჯინია). აქვე 1751 გაიხსნა ლ. ჰალემის თეატრი, რ-მაც საფუძველი ჩაუყარა ჩრდ. ამერ. პროფ. თეატრს.


«ნიუ-იორკ სიტი ბალეს» მსახიობი მარია ტოლჩიფი.

XIX ს. I ნახ-ში, პურიტანთა დიდი წინააღმდეგობის მიუხედავად, განვითარდა საერო თეატრი. XIX ს. გამოჩენილი მსახიობები იყვნენ ჯ. ბუთი, ე. ფორესტი, შ. კაშმენი, ა. ოლდრიჯი, ე. ბუთი, ჯ. ჯეფერსონი, მ. ადამსი, ბარიმორების ოჯახი, რ. მენსფილდი და სხვ.; ამ პერიოდში ამერ. თეატრისათვის ჩამოყალიბდა სპექტაკლების ახ. ტიპობრივი ჟანრი სკეტჩებითა და საკონცერტო ნომრებითურთ. XIX ს. II ნახ-ში მომრავლდა თეატრები, უმთავრესად — მოხეტიალე დასები. განსაკუთრებით პოპულ. იყო ჯერ კიდევ XIX ს. დასაწყისში შექმნილი ე. წ. მცურავი თეატრები, რ-ებიც მდ. მისისიპიზე გემებით მოგზაურობდნენ და მდინარისპირა სოფლებში წარმოდგენებს მართავდნენ. XIX ს. 50—60-იან წწ-ში დამკვიდრებული წესის თანახმად, ანტრეპრენიორები ან წამყვანი მსახიობები დასს ერთადერთი სპექტაკლისათვის აყალიბებდნენ. ასეთი პრაქტიკის შედეგად შეიქმნა ე. წ. ვარსკვლავთა სისტემა. წამყვანი მსახიობები, ანუ „ვარსკვლავები“, დასის შემოქმედებას საკუთარი ინტერესების შესაბამისად წარმართავდნენ, რაც აფერხებდა საშემსრულებლო ხელოვნების, თეატრ. კულტურის განვითარებას. „ვარსკვლავთა“ სისტემა საბოლოოდ დამკვიდრდა XIX—XX სს. მიჯნაზე ბროდვეის (ნიუ-იორკი) კომერც. თეატრებში. XIX ს. II ნახევარში აშშ-ის დიდ ქ-ებში შეიქმნა სტაციონარული თეატრები, რ-თა მხატვრული დონე კომერც. თეატრებთან შედარებით მაღალი იყო. XX ს. დასაწყისიდან აღმოცენდა კომერც თეატრ. ტრესტები (შემდგომ კი სინდიკატები), რ-ებმაც შთანთქეს შედარებით პროგრ. სტაციონარული თეატრები. ამრიგად, თეატრ. ხელოვნება წმინდა კომერც საქმედ იქცა. XIX ს. ბოლოს ბროდვეიზე შეიქმნა კომერც. თეატრები, ე. წ. „ბროდვეის თეატრები“, რ-თა რეპერტუარს მუს. კომედიები, ვოდევილები და რევიუ შეადგენდა. ბროდვეის კომერც. თეატრების საპირისპიროდ XX ს. დასაწყისში შეიქმნა ე. წ. მცირე თეატრები, რ-ებიც ეროვნ. დრამატურგიის განმტკიცებისათვის, სარეჟისორო და სამსახიობო ოსტატობის ამაღლებისათვის, დემოკრ. თეატრ. ხელოვნების განვითარებისათვის იღვწოდნენ („ვაშინგტონ სკვერ პლეიერზი“, 1915—18, შემდგომ სახელმოხვეჭილი „გილდ-თიეტრი“ და „პროვინსტაუნ პლეიერზი“). მცირე თეატრების პროგრ. მოღვაწეობამ მხარდაჭერა და აღიარება მოიპოვა უმაღლეს სასწავლებლებსა და ფართო საზოგადოებაში. დიდ უნ-ტებთან შეიქმნა თეატრ. ფაკ-ტები. ეწყობოდა სემინარები დამწყები დრამატურგებისათვის, თეატრ. ლაბორატორიები მათი პიესების დასადგმელად და სხვ.; გაიხსნა ე. წ. უნივერსიტეტის თეატრები (იეილის და აიოვის უნ-ტის თეატრები, 1926, 1934). მცირე და უნ-ტის თეატრების მოღვაწეობას უკავშირდება ცნობილი ამერ. დრამატურგების ი. *ო'ნილის*, ს. ჰაუარდის, პ. გრინის, ჯ. *ლოსონის*, ე. რაისის და სხვ., რეჟისორების ა. ჰოპკინზის, ჰ. კლერმენის, ლ. სტრასბერგის, ი. კაზანის, რ. მა-


სცენა «ნიუ-იორკ სიტი ბალეს» დასის სპექტაკლიდან «მე შეცთომილი». მუსიკა ს. პროკოფიევისა, ქორეოგრაფი ჯ. ბალანჩინი (1929).



კადრი უ. დისნეის მულტიპლიკაციური ფილმიდან «ბემბი». 1942.

მულიანის და სხვ.; მსახიობების ლ. ფონტანის, კ. კორნელის, ი. ლე გალიენის, ჯ. ბარიმორის და სხვ. სახელები. I მსოფლიო ომის შემდეგ შეიქმნა პროლეტ. თეატრები. 1929-თვის 200-ზე მეტი აგიტპროპჯგუფი (აგიტბრიგადა) არსებობდა. 1930 მრავალი აგიტბრიგადა გაერთიანდა „მუშათა ლაბორატორიულ თეატრში“. 1932 სრულიად ამერ. ოლიმპიადის შედეგად შეიქმნა მუშათა თეატრების ლიგა, რ-იც შევიდა მუშათა თეატრების საერთაშ. გაერთიანებაში (მოსკოვი). ამავე პერიოდში შეიქმნა აგრეთვე მუშათა სტაციონარული თეატრები („იუნიონი“, „არტეფი“ და სხვ.). ამერ. თეატრისათვის დიდი მნიშვნელობა ჰქონდა მოსკ. სამხატვრო თეატრის გასტროლებს (1923–24). სამხატვრო თეატრის გავლენით შეიქმნა „სამოქალაქო სარეპერტუარო თეატრი“, რ-ის რეპერტუარს მაღალმხატვრული დრამატურგია შეადგენდა. ეკონ. კრიზისის პერიოდში (1929–33) თეატრების რიცხვი მკვეთრად შემცირდა. მთავრობა იძულებული გახდა სუბსიდია გაეღო ფედერ. თეატრებისათვის. ამ პერიოდში შეიქმნა 158-მდე ფედერ. თეატრი. ეს იყო პირველი სახელმწ. თეატრები აშშ-ში. პროგრ. დემოკრ. ფედერალური თეატრების მოღვაწეობა გაბატონებული წრეების უკმაყოფილებას იწვევდა. მათი გავლენით 1939 სუბსიდიები შეწყდა და თეატრებიც დაიხურა. პროგრ. იყო „გრუპ-თიეტრის“ (1931–41) მოღვაწეობაც, რ-იც სამხატვრო თეატრის გზას მიჰყვებოდა. 1937 ეკონ. კრიზისისა და II მსოფლიო ომის შედეგად თეატრ. ხელოვნება დაეცა. დაიხურა მუშათა, ფედერ. და აგრეთვე მრავალი მცირე თეატრი („გილდ-თიეტრიც“ ჩვეულებრივ „ბროდვეის თეატრად“ იქცა). II მსოფლიო ომის შემდეგ ბროდვეიზე მუსკომედია და რევიუ ბატონობდა. ამავე დროს გზას იკაფავდა პროგრ. თეატრ. ხელოვნებაც. 50-იან წწ-ში აღმოცენდა პროგრ. სცენისმოყვარეთა გაერთიანებები (მაგ., „სახალხო მსახიობები“, „ახალი დრამატურგები“ და სხვ.), რ-ებშიც შედიოდა სხვადასხვა თეატრი, სტუდია, თეატრ. სკოლა. აქ დგამდნენ უმთავრესად პროგრ. ამერ. დრამატურგთა ნაწარმოებებს, 1955 ნიუ-იორკის მახლობლად, პირველად ამერიკაში, გაიხსნა შექსპირის თეატრი.



კადრი ჩ. ჩაპლინის ფილმიდან «ოქროს ციებცხელება». 1925.

60-იან წწ. გაიზარდა მნიშვნელობა მცირე პროფ. და ნახევრად პროფ. თეატრებისა, რ-ებიც მცირე თეატრების ტრადიციებს აგრძელებენ. „მცირე თეატრების“ ნაცვლად ახლა მათ „სამოქალაქო“ ან „საზოგადოებრივ“ თეატრებს უწოდებენ. II მსოფლიო ომის შემდეგ შეიქმნა ე. წ. „ბროდვეის გარე თეატრები“, („Off Broadway“), რ-ებიც თავისი მოღვაწეობით უპირისპირდებიან ბროდვეის კომერც. თეატრებს. „ბროდვეის გარე თეატრები“ („კრიკეტი“, „გრინიჩ-მიუზი“, „ლივინგი“ და სხვ.) ჩვეულებრივ მცირე— დაახლ. 300 ადგილიან შენობებში დგამენ კლასიკურ, „ბროდვეის თეატრების“ მიერ უარყოფილ თანამედროვე ამერ. დრამატურგების (ა. მილერის, ო'კეისის) პიესებს. ეს თეატრები „ვარსკვლავთა“ სისტემის წინააღმდეგ ილაშქრებენ, ცდილობენ აამაღლონ საშემსრულებლო ხელოვნება, შექმნან ანსამბლი. მაგრამ თეატრებს არ გააჩნიათ ერთიანი, მყარი შემოქმედებითი პრინციპები, ამიტომ უკანასკნელ ხანებში მათ რეპერტუარში შეიჭრა ე. წ. ანტიდრამა (ე. იონესკო, ს. ბეკეტი). ამავე დროს პროგრ. ტენდენციები თავს იჩენენ თვით „ბროდვეის თეატრებშიც“. აქ დგამენ საზ. პრობლემების ამსახველ სპექტაკლებს. შეიცვალა თვით ბროდვეის სპეციფ. ჟანრი „მიუზიკლი“— ცეკვებისა და სიმღერებისაგან შედგენილი ნახევრად საესტრადო წარმოდგენა. „მიუზიკლის“ ჟანრში დაიდგა სპექტაკლი „ჩემი მშვენიერი ლედი“ ბ. შოუს პიესის „პიგმალიონის“ მიხედვით, ხოლო შემდეგ ქორეოგრაფიული დრამა „ვესტსაიდური ისტორია“ (მუსიკა ლ. ბერნსტაინისა, ბალეტმაისტერი ჯ. რობინზი). ეს იყო პირველი „მიუზიკლი“, გამსჭვალული მძაფრი სოც. მოტივებით. 1957 ნიუ-იორკში შეიქმნა „ბროდვეის გარე თეატრების“ ლიგა. 60-იან წწ-ში აშკარად შეიმჩნევა ბროდვეისა და „ბროდვეის გარე თეატრების“ დაახლოების ტენდენცია. ხშირად ერთი და იგივე მსახიობები, რეჟისორები მუშაობენ ბროდვეისა და „ბროდვეის გარე თეატრებშიც“. დგამენ ერთი და იმავე ავტორების პიესებს, იყენებენ მსგავს სცენურ ფორმებს, რის შედეგადაც წამოიჭრა მუდმივი დასისაგან შემდგარი სარეპერტუარო თეატრის ჩამოყალიბების საკითხი. 1964 ნიუ-იორკში გაიხსნა „ხელოვნების ლინკოლნის ცენტრის მუდმივი თეატრი“. ლე გალიენი სათავეში ჩაუდგა „ეროვნულ თეატრს“, სადაც დაიდგა უ. შექსპირისა და ა. ჩეხოვის პიესები. 1947-იდან ნიუ-იორკში არსებობს პროდიუსერ ჩ. კროფორდის, რეჟისორების ი. კაზანისა და ჯ. ლუისის ინიციატივით შექმნილი სამსახიობო სტუდია, სადაც მრავალი სცენისმოყვარე თუ პროფესიონალი იმაღლებს ოსტატობას. 1951-იდან სტუდიას ხელმძღვანელობს რეჟისორი ლ. სტრასბერგი.

*ლიტ.*: История западноевропейского театра, под общей ред. С. С. Мокульского, т. 1—3, М., 1956—63; История зарубежного театра, под общей ред. Г. Н. Бояджиева, ч. 2, М., 1972.

### XVIII. კინო

აშშ-ის კინოწარმოებას საფუძველი ჩაეყარა 1896. 1896–1900 კინოსურათების (ქრონიკა, კომედიები, ტრიუკების ფილმები და სხვ.) მხატვრული დონე დაბალი იყო. კინოხელოვნების განვითარებაში მნიშვნელოვანი წვლილი შეიტანა რეჟისორმა და ოპერატორმა ე. პორტერმა („ამერიკელი მეხანძრის ცხოვრება“, „მატარებლის დიდი გაძარცვა“). 1909–10 კინოფილმების გადაღება დაიწყეს ჰოლივუდში, რ-იც 1919-თვის გადაიქცა ამერ. კინემატოგრაფიის ცენტრად. ჰოლივუდმა 20-იან წწ-ში მოიპოვა მონოპოლია მსოფლიო კინობაზარზე. წამყვანმა რეჟისორებმა (დ. *გრიფითი*, ტ. ინსი, მ. *სენეტი*) ქვეყნის კინემატოგრაფიას მსოფლიო აღიარება მოუპოვეს. მ. სენეტმა საფუძველი ჩაუყარა ეროვნ. კინოკომედიის სკოლას. „მაკ სენეტის სკოლის“ წარმომადგენლები არიან მსახიობები უ. ბირი, რ. არბეკლი, ბ. ტერპინი, მ. სუეინი, მ. ნორმანი, ჩ. კონკლინი, ფ. სტერლინგი, ხ. ლენგდონი; რეჟისორები ფ. კაპრა, ჯ. სტივენზი და სხვ.; დიდი პოპულარობით სარგებლობდა სალონური კომედიები, ფსევდორომანტიკული დრამები „კინოვარსკვლავთა“ მონაწილეობით (რ. ვალენტინო, მ. *პიკფორდი*, დ. *ფერბენქსი*). აღსანიშნავია რეალისტი რეჟისორები ე. *შტროჰაიმი*, კ. *ვიდორი*, ჩ. *ჩაპლინი* და სხვ.; ჩაპლინის შემოქმედებით დაიწყო ახალი ეტაპი აშშ-ის კინოკომედიისა და მსოფლიო კინოს ისტორიაში. მისი ფილმები „მაწანწალა“ (1915), „ოქროს ციებ-ცხელება“ (1925), „დიდი ქალაქის ჩირაღდნები“ (1931) კომედიური ჟანრის კლასიკური ნაწარმოებებია. დოკუმენტური კინოს განვითარებაში განსაკუთრებული ადგილი უკავია რეჟისორ დოკუმენტალისტს რ. ფლაერტის („ჩრდილოელი ნანუკი“, „სამხრეთის ზღვების მოანა“).

1926 შეიქმნა პირველი ხმოვანი ფილმი „დონ-ჟუანი“. ხმოვანი კინოს დამკვიდრებაში დიდი წვლილი შეიტანეს რეჟისორებმა ე. ლუბიჩმა, რ. მამულიანმა, კ. ვიდორმა და სხვ.; 30–40-იანი წწ. საუკეთესო რეჟისორების ჯ. *ფორდის* („რისხვის მტევნები“), უ. *უაილერის* („მელიები“), ფ. *კაპრას* („მისტერ დიდსი გადადის ქალაქში“), ო. *უელსის* („მოქალაქე კეინი“), ჩ. ჩაპლინის („ახალი დროება“) ფილმები გამოირჩევა სოც. სიმახვილითა და პრობლემების სიღრმით. დიდ წარმატებას მიაღწია მულტიპლიკაციურმა კინომ, რ-ის განვითარებაში მნიშვნელოვანი როლი ითამაშა უ. *დისნეის* შემოქმედებამ. მისმა ფილმებმა „ფიფქია და შვიდი ჯუჯა“ (1939) და „ბემბი“ (1940) დიდი გავლენა მოახდინა მსოფლიო მულტიპლიკაციურ კინოზე.

II მსოფლიო ომის წლებში გამოვიდა ანტიფაშისტური ფილმები: „გაიცანით ჯონ დოუ“ (რეჟ. ფ. კაპრა, 1941), „ფაშისტი ჯაშუშის აღსარება“ (რეჟ. ა. ლიტვაკი, 1940), „მეშვიდე ჯვარი“, (რეჟ. ფ. ცინემანი, 1943), „კონტრშეტევა“ (რეჟ. კ. ვიდორი, 1944), დოკუმენტური ფილმები: „კუნძული უეიკი“ (რეჟ. დ. ფეროუ, 1942), „გვადალკანალის დღიური“ (რეჟ. ლ. სეილერი, 1943), დოკუმენტურპუბლიც. ფილმების სერია „რატომ ვომობთ“ (რეჟ. ფ. კაპრა) და სხვ. II მსოფლიო ომის შემდეგ ჰოლივუდმა გამოუშვა მრავალი რეაქციული, პროფაშისტური და ანტიკომუნისტური ფილმი. კომერც. ფილმებს შორის დიდი პოპულარობით სარგებლობდა რეჟისორ ა. ჰიჩკოკის ფსიქოპათოლ. დრამები და დეტექტიური ფილმები. 40-იანი წწ. დასასრულს ჰოლივუდმა განიცადა კრიზისი. გამოვიდა პესიმისტური ფილმები: ი. კაზანის „ტრამვაი, რომელსაც სურვილი ჰქვია“ (1952) და „ბები დოლი“ (1956), ა. ჰიჩკოკის „თოკი“ (1948), ბ. უაილდერის „სანსეტის ბულვარი“ (1950), ჯ. მანკიევიჩის „ყველაფერი ევას შესახებ“ (1950). გაჩნდა ფართო ეკრანი („სინერამა“). 50-იან წწ-ში აშშ-ის რეჟისორების ახ. თაობა იწყებს რიგითი ამერიკელის ცხოვრების ასახვას. გამოვიდა ფილმები „მარტი“ (რეჟ. დ. მანი, 1953), „12 განრისხებული მამაკაცი“ (რეჟ. ს. *ლუმეტი*, 1956).

სოც.-პოლიტ. მნიშვნელობის ფილმები შექმნა რეჟისორმა ს. *კრამერმა* („მოუდრეკელნი“, 1958; „მოიმკი ქარიშხალს“, 1960; „ნიურნბერგის პროცესი“, 1962). 50-იან წწ. ბოლოს ნიუ-იორკსა და ჩიკაგოში შეიქმნა ჯგუფი „ახალი ამერიკული კინოს“ სახელწოდებით (დ. მეკასი, შ. კლარკი, დ. კასავეტესი, ლ. როგოზინი). პოპულარული გახდა დოკუმენტალისტ რ. ლიკოკის „სიმართლის კინოს“ მეთოდით გადაღებული ფილმები. 60—70-იან წწ-ში გამოვიდა ფილმები: „დევნა“, „ბონი და კლაიდი“, „ალისას რესტორანი“ (სამივეს რეჟ. ა. პენი), „კურსდამთავრებული“ (რეჟ. მ. ნიკოლზი), „შუაღამის კოვბოი“ (რეჟ. ჯ. შლეზინგერი), „პატონი“ (რეჟ. ფ. ჯ. შაფნერი). ამ ფილმებში ასახულია აშშ-თვის აქტუალური პრობლემები (რასიზმი, ვიეტნამის ომი, საზ-ბის სულიერი დაცემა, მოზარდის ჩამოყალიბება, ადამიანის როლი საზ-ბაში).

აშშ-ის კალიფორნიის უნ-ტში, ბერკლიში არსებობს კინოფაკულტეტი. სამეცნ.-კვლ. მუშაობას კინოს თეორიისა და კინოხელოვნების ისტორიის საკითხებზე ეწევა თანამედროვე ხელოვნების მუზეუმი (ნიუ-იორკი), სადაც არსებობს კინოარქივიც. 1929-იდან აშშ-ის კინოხელოვნებისა და მეცნ. აკადემია (ლოს-ანჯელესში) ყოველწლიურად აჯილდოებს ამერ. და უცხოურ ფილმებს, რეჟისორებს, მსახიობებს და ოპერატორებს „ოსკარის“ პრემიით.

აშშ-ის ცნობილი მსახიობები არიან გ. *გარბო*, ჰ. ბოგარტი, კ. გეიბლი, ბ. *დეივისი*, კ. ჰეპბერნი, ტ. პაუერი, ს. ტრეისი, ჰ. *ფონდა*, ჰ. კუპერი, ჯ. დინი, ჩ. ლაუტონი, ა. კუინი, ბ. ლანკასტერი, მ. ბრანდო, პ. ნიუმენი, გ. პეკი, ო. *ჰეპბერნი*, ე. ტეილორი, ნ. ვუდი, შ. მაკლეინი, ჯ. ფონდა, ჯ. ვოიტა, დ. ჰოფმანი, ბ. სტრეიზანდი, კ. რობერტსონი, ჯ. უეინი, მ. სმითი, ჯ. სკოტი, მ. ჯექსონი და სხვ.

*ლიტ.*: Карцева Е. Н., Сделано в Голливуде, М., 1964; Соединенные Штаты Америки. Словарь-справочник, [М., 1960].

რუკა — იხ. ჩანართი, გვ. 336—337.
ილუსტრაცია — იხ. ჩანართი I — II, გვ. 416—417.

**ამერიკის შეერთებული შტატების აგრესია ინდოჩინეთში,** წამოიწყეს აშშ-ის იმპერიალ. წრეებმა ვიეტნამში, ლაოსსა და კამბოჯაში, რათა ბოლო მოეღოთ ეროვნ.-განმათ. მოძრაობისათვის, ძირი გამოეთხარათ ვდრ-ში სოციალ. მშენებლობისათვის და შეენარჩუნებინათ ეს ქვეყნები იმპერიალ. გავლენის სფეროში.

ვიეტნ. ხალხის წინააღმდეგ აშშ-ის აგრესია გაგრძელება იყო ვიეტნ. შინაურ საქმეებში ამერიკელთა ჩარევისა, რ-იც ჯერ კიდევ 50-იან წლებში დაიწყო. აშშ-ის მმართველმა წრეებმა ჩაშალეს *ჟენევის შეთანხმებების (1954)* შესრულების საქმე (ეს შეთანხმებები ვიეტნ. ჩრდილოეთისა და სამხრეთის მშვიდობიანი გზით გაერთიანებას ითვალისწინებდა) და საიგონის ანტიხალხ. რეჟიმის განმტკიცებისა და მილიტარიზაციის გზას დაადგნენ, მაგრამ 60-იანი წწ. დასაწყისში სამხრ. ვიეტნ. პატრ. მოძრაობის მძლავრ აღმავლობას წააწყდნენ. 1960 დეკ. პატრიოტებმა თავიანთი ძალები სამხრ. ვიეტნ. განთავისუფლების ეროვნ. ფრონტში (სვგეფ) გააერთიანეს და მალე კატასტროფის წინაშე დააყენეს საიგონის რეჟიმი. შექმნილ ვითარებაში ლ. *ჯონსონის* ადმინისტრაცია ვიეტნ. ხალხის წინააღმდეგ პირდაპირი ინტერვენციის მომზადებას შეუდგა. 1965 თებ., ე. წ. ტონკის ინციდენტის პროვოცირების შემდეგ (1964 აგვ. ამერიკის VII ფლოტის ხომალდებმა და ავიაციამ ცეცხლი დაუშინეს ჩრდ. ვიეტნ. სანაპიროს), აშშ-მა საჰაერო ომი გააჩაღა ვდრ-ის წინააღმდეგ და სამხრ. ვიეტნ. ტერიტ-ზე რეგულარული ჯარები გადასხა. სამი წლის განმავლობაში (1965 მარტ. — 1968 აპრ.) სამხრ. ვიეტნამში აშშ-ის შეიარაღებული ინტერვენციის განუწყვეტელი ესკალაციის შედეგად ამერიკელთა ჯარი 549 ათას კაცამდე გაიზარდა.

სვგეფ-ის ძალებზე თავდასხმებისათვის აშშ ლაოსის პლაცდარმსაც იყენებდა (1964—65 აქ მან აგრესიული მოქმედება გადაიტანა).

ინდოჩინეთში ამერიკელთა აგრესიის დაწყებისთანავე ვიეტნამელ და ლაოსელ ხალხებს მხარი დაუჭირეს საბჭოთა კავშირმა, სხვა სოციალ. სახელმწიფოებმა, მთელმა პროგრესულმა ანტიიმპერიალ. ძალებმა. პოლიტ. და მორალურ მხარდაჭერასთან ერთად სოციალ. ქვეყნებმა ვდრ-ს, მისი თავდაცვისუნარიანობის განმტკიცების მიზნით, საჭირო სამხედრო დახმარებაც გაუწიეს. მთელ მსოფლიოში გაიშალა მძლავრი საპროტესტო მოძრაობა ვიეტნამში აშშ-ის აგრესიის წინააღმდეგ.

თუმცა აშშ დიდ შეიარაღებულ ძალებს იყენებდა სამხრ. ვიეტნამში, მან მაინც ვერ შეძლო თავისი გეგმების განხორციელება. სვგეფ-ის ძალებმა არათუ შეინარჩუნეს პოზიციები, არამედ განთავისუფლებული ზონის გაფართოებაც კი შეძლეს და ინტერვენტებს არაერთი დამარცხება აგემეს.

სამხედრო წარუმატებლობამ, მსოფლიო საზ. აზრის ზემოქმედებამ, „ვიეტნამის ომის“ წინააღმდეგ თვით აშშ-ში გაშლილმა საპროტესტო მოძრაობამ აიძულა ვაშინგტონი მოლაპარაკება დაეწყო ვდრ-თან ვიეტნ. პრობლემის პოლიტ. მოწესრიგების მიზნით. 1969 იანვ. პარიზში დაიწყო ვდრ-ის, სვგეფ-ის (1969 ივნ-იდან—სამხრ. ვიეტნამის რესპ. დროებითი რევ. მთავრობა — სვრ დრმ), აშშ-ის და საიგონის რეჟიმის წარმომადგენელთა ოთხმხრივი თათბირები.

ვდრ-ის მთავრობა და სვგეფ (შემდგომ სვრ დრმ) ომის შეწყვეტას და ვიეტნ. ხალხის ეროვნ. ინტერესების უზრუნველყოფას მოითხოვდნენ, მაგრამ მათს კონსტრ. წინადადებებს ეწინააღმდეგებოდნენ აშშ-ის მმართველი წრეები, რ-ებიც კვლავ იმედოვნებდნენ სამხ. საშუალებებით გადაეწყვიტათ ვიეტნამის პრობლემა. 1969 ივლ. მიღებული „გუამის დოქტრინის“ შესაბამისად, რ-იც აზიის ლოკალურ კონფლიქტებში აშშ-ის შეიარაღებული ძალების უშუალო მონაწილეობის შეზღუდვას ითვალისწინებდა, აშშ-ის მთავრობამ დაიწყო ე. წ. „ვიეტნამიზაციის“ პოლიტიკის გატარება სამხრ. ვიეტნამში (იგი იმედოვნებდა, რომ გააძლიერებდა საიგონის არმიას და ამ არმიით თანდათანობით შეცვლიდა პატრიოტთა წინააღმდეგ მებრძოლ ამერ. ჯარებს). მსოფლიო საზოგადოებრიობამ დაგმო „ვიეტნამიზაციის“ კურსი, შეაფასა იგი, როგორც აგრესიული ომის, „აზიელების მიერ აზიელების ხოცვის“ გახანგრძლივების ცდა. ატარებდა რა „ვიეტნამიზაციის“ კურსს, აშშ-მა გააფართოვა აგრესიის ფრონტი ინდოჩინეთში. კამბოჯაში 1970 წ. 18 მარტს მომხდარი სახელმწიფო გადატრიალების შემდეგ (სახელმწიფო გამგებლობას ჩამოაცილეს მთავრობა, რ-იც მშვიდობისა და ნეიტრალიტეტის პოლიტიკას ატარებდა), აშშ-ის შეიარაღებული ძალები 1970 წ. 1 მაისს საიგონის არმიასთან ერთად შეიჭრნენ კამბოჯაში, მაისშივე შეიქმნა კამბოჯის ეროვნ. ერთიანი ფრონტი და ეროვნ. ერთიანობის სამეფო მთავრობა. მათ ირგვლივ შემოიკრიბნენ პატრ. ძალები, რ-ებიც იარაღით ხელში გამოვიდნენ თავიანთი ქვეყნის თავისუფლებისა და დამოუკიდებლობის დასაცავად. ორი თვის შემდეგ ამერ. ჯარებმა დატოვეს კამბოჯის ტერიტ., მაგრამ კონფლიქტი მაინც ფართოვდებოდა, რადგან აშშ აქტ. სამხ. და სხვა სახის დახმარებას უწევდა პნომპენის რეჟიმს. ამავე დროს აშშ-მა უფრო აქტიურად დაიწყო სამხ. ჩარევა ლაოსის საქმეებში, — კერძოდ ამერ. ავიაცია შეუდგა განთავისუფლებული რ-ნების დაბომბვას. მიუხედავად 1968 ნაკისრი ვალდებულებისა, აშშ-მა 1972 კვლავ გააქტიურა საჰაერო ომი ვდრ-ის წინააღმდეგ, დანაღმა ჩრდ. ვიეტნ. ძირითადი ნავსადგურები და სანაოსნო მდინარეები. მაგრამ ამან ვერ შეაფერხა ინდოჩინეთის ხალხების ეროვნ.-განმათ. ბრძოლა.

საერთაშ. ურთიერთობაში დაწყებულმა პოზიციურმა ძვრებმა, რ-ებიც შედეგად მოჰყვა საბჭ. სახელმწიფოს აქტიურ მოღვაწეობას სკკპ XXIV ყრილობის მიერ მიღებული მშვიდობის პროგრამის განსახორციელებლად, აიძულა აშშ-ის მმართველი წრეები უფრო რეალისტური პოზიციებიდან მისდგომოდნენ ინდოჩინ. პრობლემის გადაწყვეტის საკითხს. ამ გარემოებამ მკვდარი წერტილიდან დაძრა პარიზში მიმდინარე მოლაპარაკებანი. რთული დიპლ. ბრძოლის შემდეგ მხარეები შეთანხმდნენ, რომ ვიეტნ. საქმეთა მოწესრიგების საფუძველი გახდებოდა სამხრ. ვიეტნამიდან ამერ. ჯარების გაყვანა და ვიეტნ. ხალხის ძირითად ეროვნ. უფლებათა პატივისცემა.

1973 წ. 27 იანვ. ვდრ-მ, სვრ დრმ-მ, აშშ-მა და საიგონის რეჟიმმა ხელი მოაწერეს პარიზის ხელშეკრულებას ვიეტნამში ომის შეწყვეტისა და მშვიდობის აღდგენის შესახებ. ამრიგად, ვიეტნ. ხალხის გმირულმა ბრძოლამ და იმ მძლავრმა მხარდაჭერამ, რ-საც უწევდნენ მას მშვიდობის ძალები საბჭ. კავშირის მეთაურობით, ზღვარი დაუდო იმპერიალ. აგრესიას, მოისპო საერთაშ. დაძაბულობის ერთ-ერთი საშიში კერა.

ვიეტნამში აშშ-ის აგრესიის შეწყვეტამ შექმნა ლაოსის საკითხის პოლიტ. მოწესრიგების ხელსაყრელი პირობები. ლაოსის ორი მხარის მოლაპარაკებებს საფუძვლად დაედო 1970 წ. 6 მარტს მიღებული ლაოსის პატრიოტული ფრონტის პროგრამა, რ-იც ითვალისწინებდა ამერ. შეიარაღებული ინტერვენციის შეწყვეტას და საშინაო პრობლემების გარედან ჩაურევლად, თვით ლაოსელთა მიერ გადაწყვეტას. 1973 წ. 21 თებ. ვიეტნამში ხელი მოაწერეს შეთანხმებას ლაოსში მშვიდობის აღდგენისა და ეროვნ. თანხმობის მიღწევის შესახებ, ხოლო 1973 წ. 14 სექტ. — შეთანხმების ოქმს, რ-შიც განსაზღვრული იყო ლაოსის მოწესრიგების კონკრ. საკითხები.

ვიეტნ. და ლაოსის შესახებ შეთანხმება მნიშვნელოვანი ეტაპი იყო ინდოჩინეთში მტკიცე მშვიდობის უზრუნველყოფის საქმეში. ამ დოკუმენტებში ჩამოყალიბებულ დებულებათა პრაქტ. განხორციელებას (რასაც ართულებს რეაქციული ძალების მოქმედება), აგრეთვე, კამბოჯის პრობლემის სამართლიანი გადაწყვეტისათვის ბრძოლას დიდი საერთაშ. მნიშვნელობა აქვს.

**ამერიკის შეერთებული შტატების ინსტიტუტი** სსრკ მეცნიერებათა აკადემიისა, სამეცნ.-კვლ. ინ-ტი, რ-იც სწავლობს აშშ-ის ეკონ., სოც. ურთიერთობებს, საშინაო და საგარეო პოლიტიკას. დაარსდა 1968. გამოსცემს ჟურნალს „США—Экономика, политика, идеология“ (1970-იდან).

**ამერიკის შეერთებული შტატების კომუნისტური პარტია,** დაარსდა მუშათა მოძრაობის აღმავლობის პირობებში, რ-საც ბიძგი მისცა დიდმა ოქტ. სოციალისტურმა რევოლუციამ. 1919 სექტ. ჩიკაგოში სოციალ პარტიის მემარცხენე ფრთამ ჩ. *რუტენბერგის* ხელმძღვანელობით მოიწვია დამფუძნებელი ყრილობა, რ-მაც გამოაცხადა ამერ. კომუნისტური პარტიის შექმნა. ერთდროულად მემარცხენეების მეორე ჯგუფმა ჯ. *რიდის* ხელმძღვანელობით და-

**ამერიკის შეერთებული შტატების კომუნისტური პარტიის ყრილობები:**

ამერიკის კომუნისტური მუშათა პარტიის (აკმპ) დამფუძნებელი ყრილობა—აგვ.-სექ., 1919, ჩიკაგო;

ამერიკის კომუნისტური პარტიის (აკპ) დამფუძნებელი ყრილობა—სექ, 1919, ჩიკაგო;

აკმპ და აკპ გამაერთიანებელი ყრილობა (პარტიამ მიიღო სახელწოდება ამერიკის გაერთიანებული კომუნისტური პარტია — აგკპ)—მაისი, 1921. კუდსტოკი, ნიუ-იორკის შტ.;

ამერიკის მუშათა პარტიის (ამპ) I (დამფუძნებელი) ყრილობა, რ-შიც შემადგენელ ნაწილად შევიდა აგკპ, — დეკ., 1921, ნიუ-იორკი;

ამპ II ეროვნ. ყრილობა — დეკ., 1922, ნიუ-იორკი;

ამპ II ეროვნ. ყრილობა, რ-მაც მიიღო სახელწოდება ამერიკის მუშათა (კომუნისტური) პარტია—დეკ. 1923-იანვ. 1924, ჩიკაგო;

ამერიკის მუშათა (კომუნისტური) პარტიის IV ეროვნ. ყრილობა — აგვ. 1925. ჩიკაგო;

ამერიკის მაშათა (კომუნისტური) პარტიის V ეროვნ. ყრილობა — აგვ.-სექ. 1927. ნიუ-იორკი;

ამერიკის მუშათა (კომუნისტური) პარტიის VI ეროვნ. ყრილობა — მარტი, 1929, ნიუ-იორკი;

ამერიკის მუშათა (კომუნისტური) პარტიის VII ეროვნ. ყრილობა, რ-ზეც პარტიას ეწოდა აშშ-ის კომუნისტური პარტია—ივნისი, 1930, ნიუ-იორკი;

აშშ კპ VIII ეროვნ. ყრილობა—აპრ., 1934, კლივლენდი;

აშშ კპ IX ეროვნ. ყრილობა—ივნისი, 1936, ნიუ-იორკი;

აშშ კპ X ეროვნ. ყრილობა—მაისი, 1938, ნიუ-იორკი;

აშშ კპ XI ეროვნ. ყრილობა — მაისი - ივნისი, 1940, ნიუ-იორკი;

კომუნისტური პოლიტ. ასოციაციის XII ყრილობა — მაისი, 1944, ნიუ-იორკი;

აშშ კპ XIII ყრილობა — ივლისი, 1945, ნიუ-იორკი;

აშშ კპ XIV ყრილობა — აგვ., 1948, ნიუ-იორკი;

აშშ კპ XV ყრილობა — დეკ., 1950, ნიუ-იორკი;

აშშ კპ XVI ყრილობა — თებ., 1957, ნიუ-იორკი;

აშშ კპ XVII ყრილობა — დეკ., 1959, ნიუ-იორკი;

აშშ კპ XVIII ყრილობა— ივნისი, 1966, ნიუ-იორკი;

აშშ კპ XIX ყრილობა — აპრ-მაისი, 1969, ნიუ-იორკი;

აშშ კპ XX ყრილობა — თებ., 1972, ნიუ-იორკი.



ამერიკული თეთრი პეპელა: 1. პეპელა დებს კვერცხებს; 2. მატლები.





ამერიკული სვავისებრნი: 1. სამეფო სვავი (Sarcoramhus papa); 2. კონდორი (Kultur gruphus).

აარსა ამერ. კომუნისტური მუშათა პარტია. ხოლო 1921 მაისში მათი გაერთიანების შედეგად შეიქმნა ამერ. გაერთ. კომუნისტური პარტია, რ-მაც ყრილობაზე 1923 წ. 30 დეკ.—1924 წ. 1 იანვ. მიიღო ამერ. მუშათა (კომუნისტური) პარტიის სახელწოდება, ხოლო 1930 ივნ. VII ყრილობაზე—აშშ-ის კომუნისტური პარტიის სახელწოდება. აშშ-ის კპ იბრძოდა მუშათა კლასის მდგომარეობის გასაუმჯობესებლად, ცდილობდა უმუშევართა ორგანიზებას, იცავდა ფერმერებისა და ზანგების უფლებებს, ილაშქრებდა რასობრივი დისკრიმინაციისა და იმპერიალ. ანტისაბჭოთა პოლიტიკის წინააღმდეგ. ათასობით ამერ. კომუნისტი იბრძოდა ესპანეთში ინტერნაც. ბრიგადების რიგებში. II მსოფლიო ომის წლებში პარტია იბრძოდა ანტიჰიტლერული კოალიციის შექმნისათვის, მოითხოვდა მეორე ფრონტის გახსნის დაჩქარებას. აშშ-ის კპ მტკიცდებოდა ანტიპარტიულ ჯგუფებთან ბრძოლაში (ე. ბრაუდერის რევიზიონისტული ჯგუფის გარიცხვა პარტიიდან 1946). აშშ-ის მთავრობა მიმართავდა რეპრესიებს კომპარტიის მიმართ (18 სასამართლო პროცესი და 150-ზე მეტი კომუნისტისათვის პატიმრობის მისჯა 1947—56). აშშ-ის კპ XVII ყრილობამ დაგმო რევიზიონისტები და დოგმატიკოსები (1959). აშშ კპ გმობდა აგრესიას ვიეტნამში. 1972 თებ. შედგა აშშ კპ XX ყრილობა. აშშ კპ დელეგაციები მონაწილეობდნენ კომუნისტური და მუშათა პარტიების საერთაშორისო თათბირებში (1960, 1969. მოსკოვი). აშშ-ის კომპარტიამ მოიწონა საბჭოთა ხელმძღვანელებისა და აშშ-ის პრეზიდენტ რ. ნიქსონის 1972 მაისში მოსკოვში გამართული მოლაპარაკების და სკკპ ცკ გენ. მდივნის ლ. ბრეჟნევის 1973 იანვ. აშშ-ში ვიზიტის შედეგები. აშშ-ის კპ აგებულია დემოკრ. ცენტრალიზმის პრინციპებზე. პირველადი ორგანიზაციები შექმნილია საწარმოო-ტერიტ. ნიშნით. პარტიის უმაღლესი ორგანოა ყრილობა, რ-იც ორ წელიწადში ერთხელ იკრიბება და ირჩევს ხელმძღვ. ორგანოს — ცენტრალურ ეროვნ. კომიტეტს. ამჟამად ეროვნ. თავ-რეა ჰ. *უინსტონი*, გენ. მდივანი — გ. *ჰოლი*. ბეჭდვითი ორგანოებია გაზ. „დეილი უორლდი" („The Daily World"), თეორ. ჟურნ. „პოლიტიკლ აფეარსი" („Political Affairs").

*ლიტ*.: Холл Г., Покончить с «холодной войной», пер. с англ., М., 1963; Foster W. Z., History of the Communist Party of the United States, N. Y., 1952; Hall G., The only choice. Peaceful coexistence, N. Y., 1963.

**ამერიკის შრომის ფედერაცია** (აშფ; American Federation of Labor), აშშ-ის პროფკავშირული ორგანიზაცია, არსებობდა 1881—1955. თავდაპირველად ეწოდებოდა აშშ-ის და კანადის ორგანიზებული პროფკავშირების ფედერაცია; 1886-იდან აერთიანებდა უმთავრესად კვალიფიცირებული მუშების ზედა ფენას. აგებული იყო ამქრული პრინციპით. პირველ წლებში მნიშვნელოვანი როლი ითამაშა 8-საათიანი სამუშაო დღისათვის ბრძოლაში. XIX ს. დასასრულს ს. გომპერსის ხელმძღვანელობით აშფ საბოლოოდ იქცა ანტისოციალისტურ, კონსერვატორულ ორგანიზაციად. აშფ-ის მემარჯვენე ლიდერები აფერხებდნენ პროფკავშირებში არაკვალიფიციური მუშების, განსაკუთრებით ზანგებისა და იმიგრანტების მიღებას. ისინი დაადგნენ ბურჟუაზიასთან კლასობრივი თანამშრომლობის გზას, გამოდიოდნენ პოლიტიკურ ბრძოლაში მუშათა კლასის დამოუკიდებლად მონაწილეობის წინააღმდეგ, მხარს უჭერდნენ აშშ-ის მმართველი წრეების საგარეო პოლიტიკას. რუსეთში ოქტ. რევ. გამარჯვების შემდეგ აშფ-ის ხელმძღვანელობამ მტრული პოზიცია დაიკავა საბჭ. რუსეთის მიმართ. მხარი დაუჭირა აშშ-ის ინტერვენციას საბჭოების რესპუბლიკის წინააღმდეგ. 1945 აშფ-ის ლიდერები გამოვიდნენ პროფკავშირთა მსოფლიო ფედერაციის შექმნის წინააღმდეგ, აქტიურად მონაწილეობდნენ გამთიშველური თავისუფალი პროფკავშირების საერთაშორისო კონფედერაციის შექმნაში. 1955 აშფ (დაახლ. 10 მლნ. წევრი) შეუერთდა *საწარმოო პროფკავშირთა კონგრესს*, რ-ის შედეგადაც შეიქმნა პროფკავშირული გაერთიანება *ამერიკის შრომის ფედერაცია — საწარმოო პროფკავშირების კონგრესი*.

**ამერიკის შრომის ფედერაცია — საწარმოო პროფკავშირების კონგრესი** (აშფ—სპკ; American Federation of Labor—Congress of Industrial Organizations), აშშ-ის ძირითადი პროფკავშირული გაერთიანება. შეიქმნა 1955 დეკ. ამერიკის შრომის ფედერაციისა და საწარმოო პროფკავშირების კონგრესის გაერთიანების შედეგად. აშფ—სპკ-ის ხელმძღვანელობა ეკუთვნის მემარჯვენე პროფკავშირელ ლიდერებს. 1955-იდან პრეზიდენტია ჯ. *მინი*. აშფ—სპკ ატარებს კლასთა თანამშრომლობის პოლიტიკას, აფერხებს აშშ-ის მუშათა ბრძოლას თავიანთი უფლებებისათვის, ხშირად მხოლოდ სიმბოლურად უჭერს მხარს გაფიცვებს, დგას ანტიკომუნიზმის პოზიციებზე და მხარს უჭერს აშშ-ის აგრესიულ საგარეო პოლიტიკას. იგი ასრულებს წამყვან როლს *თავისუფალი პროფკავშირების საერთაშორისო კონფედერაციაში*. აშფ—სპკ-ის შემთანხმებლური პოლიტიკის გამო მისი გავლენა ამერ. მუშებში თანდათან ეცემა. აშფ—სპკ-ში ამერ. მუშათა რაოდენობა შემცირდა 22,5%-იდან (1954) 17,6%-მდე (1966). 1966 აშფ—სპკ-ში შედიოდა 129 პროფკავშირული ორგანიზაცია (დაახლ. 15,09 მლნ. კაცი), ხოლო 1967 დეკ. პროფკავშირის წევრთა რაოდენობა შემცირდა 14,3 მლნ. კაცამდე. აშფ—სპკ-ში ლიდერების ოპორტუნისტულმა პოლიტიკამ პროფკავშირის რიგით წევრთა უკმაყოფილება გამოიწვია. ისინი სულ უფრო აქტიურად მოითხოვენ საგაფიცვო ბრძოლის გაძლიერებას, იზრდება ბრძოლა მოქალაქეობრივი უფლებებისათვის და პროფკავშირული თავისუფლებისათვის. 1967—68 ორგანიზაციაში განხეთქილება მოხდა, აშფ—სპკ-ს გამოეყო აშშ-ის ერთ-ერთი უდიდესი სამრეწვ. პროფკავშირული ორგანიზაცია — საავტომობილო და საავიაციო მრეწვ. მუშათა პროფკავშირული გაერთიანება (1,3 მლნ. კაცი), რ-ის ხელმძღვანელი უ. რეიტერი 1955-იდან აშფ — სპკ-ის ვიცე-პრეზიდენტი იყო. 1973 ოქტომბერში ქ. მაიამი-ბიჩში შედგა აშფ—სპკ-ის X ყრილობა, რ-მაც ამჯერადაც არ გაამართლა პროფკავშირის რიგითი წევრების იმედები. ქვეყნის საშინაო ეკონ.-სოც. პოლიტიკის ფორმალური კრიტიკის გარდა პროფკავშირის ლიდერებს პრაქტიკულად არაფერი უღონიათ. საგარეო პოლიტიკის სფეროში პროფკავშირის ხელმძღვანელობა ამერიკის რეაქციის უკიდურეს მემარჯვენე ფრთაზე აღმოჩნდა — იცავდა „ცივი ომის" დროინდელ მოძველებულ დოგმებს, გამოვიდა დაძაბულობის შენელებისა და სსრკ-ამერიკის ურთიერთობის ნორმალიზაციის წინააღმდეგ პროფკავშირის ხელმძღვანელი ზედა ფენა არქირეაქციულ პოზიციებზე დარჩა. აშფ—სპკ-ის ბეჭდვითი ორგანოებია ყოველკვირეული „აფლ—სიო ნიუსი" („AFL—CIO News") და ყოველკვირეული ჟურნ. „ამერიკენ ფედერეიშენისტი" („American Federationist").

**„ამერიკის ხმა"** („The voice of America"), აშშ-ის მთავრობის რადიომაუწყებლობა საზღვარგარეთის ქვეყნებისათვის (1942-იდან). „ა. ხ." შედის აშშ-ის საინფორმაციო სააგენტოს შემადგენლობაში. 1972 გადაცემა მიმდინარეობდა 36 ენაზე დაახლოებით 850 საათის მოცულობით კვირაში. „ა. ხ-ის" განკარგულებაშია 109 გადამცემი, რ-თაგან 68 საზღვარგარეთაა; ყველაზე მძლავრი სარეტრანსლაციო ცენტრები 70-იანი წწ. დასაწყისში იყო დიდ ბრიტანეთში, გფრ-ში, საბერძნეთში, მაროკოში, ლიბერიაში, ტაილანდში, სამხრ. ვიეტნამში, ცეილონზე, ფილიპინებსა და კ. ოკინავაზე (იაპ.). გადასცემენ ახალ ამბებს, საერთაშ. მიმოხილვებს, მუს. და ლიტ. პროგრამებს. ამ გადაცემებში ხშირად მონაწილეობენ ემიგრანტები და სხვადასხვა ქვეყნიდან გაქცეული პირები. „ა. ხ-ის" პროგრამა ამერ. იმპერიალ. პროპაგანდის შემადგენელი ნაწილია და მიმართულია სსრკ-ისა და სოციალ. ქვეყნების წინააღმდეგ.

**ამერიკული დახმარების ადმინისტრაცია** (American Relief Administration — ARA), არსებობდა 1919—23, ხელმძღვანელობდა ჰ. *ჰუვერი*. თავის მიზნად ოფიციალურად გამოაცხადა I მსოფლიო ომში (1914—18) ევროპის დაზარალებული ქვეყნების დახმარება (პროდუქტებითა და სხვა სახით). ვოლგისპირეთში შიმშილობის დროს (1921) საბჭ. მთავრობამ ნება დართო ა. დ. ა-ს ემოქმედა რსფსრ-ში. ა.დ ა-ის მიერ გამოგზავნილმა პროდუქტებმა, მედიკამენტებმა და სხვა საქონელმა გარკვეული დახმარება გაუწია რსფსრ-ს შიმშილობასთან ბრძოლაში, ამავე დროს აშშ-ის მმართველი წრეები ცდილობდნენ გამოეყენებინათ ა. დ. ა. კონტრრევ. მიზნებისათვის და ამერ. იმპერიალიზმის პოზიციების განსამტკიცებლად ევრ. ქვეყნებში.

**ამერიკული ენციკლოპედია,** იხ. „*ამერიკანა*".

**ამერიკული ვაზი,** ჩრდ. ამერ. წარმოშობის ვაზის ჯგუფი Vitis-ის გვარისა (ვაზისებრთა ოჯახი). აერთიანებს 30 სახეობას. მორფოლ. ნიშნებით *ვაზის* ანალოგიურია. გავრცელებულია ჩრდ. ამერ. აღმ. მხარის ტყეებსა და მდინარეთა ხეობებში. სსრკ-ში ა. ვ-ის წმინდა სახეობები მხოლოდ ამპელოგრაფიულ კოლექციებშია. ა. ვ. გამძლეა *ფილოქსერისა* და სოკოვანი დაავადებებისადმი. ამიტომ მისი ზოგიერთი სახეობა (ბერლანდიერი, რიპარია, რუპესტრის, როტუნდიფოლია, ლაბრუსკა და სხვ.) ევრ. ვაზის საძირედ გამოიყენეს. მაგრამ შემდეგ, როცა გამოვლინდა ა. ვ-ის უარყოფითი თვისებებიც (ცუდი დაფესვიანება, შეუხორცებლობა და სხვ.), მისი სხვადასხვა სახეობის ერთმანეთთან და ევრ. ვაზთან შეჯვარებით მიიღეს სამეურნეო მნიშვნელობის საძირე და პირდაპირ მწარმოებელი ჰიბრიდები. საჭმელად ვარგისია ა. ვ-ის მხოლოდ 2 სახეობის ყურძენი. მათგან მსოფლიოში ფართოდ გავრცელებულია ლაბრუსკის ჯიშები: კონკორდი, ლიდია, კატავბა, *იზაბელა* და სხვ. პირდაპირ მწარმოებელი ჰიბრიდებიდან საქართველოში ცნობილია ქიწნურა, ფრანგულა, ნოა და სხვ., რ-თაგანაც მზადდება დაბალი ღირსების საოჯახო ღვინო.

*მ. რამიშვილი.*

**ამერიკული თეთრი პეპელა** (Hyphantria cunea), პეპელა დათუნელების ოჯახისა. აზიანებს 200-ზე მეტი სახეობის მცენარეს, უმთავრესად თუთის ხესა და ხეხილს. მუხლუხი ღრღნის, შემდეგ კი მთლიანად ჭამს ფოთოლს, ხოლო ტოტებზე აბლაბუდას აბამს. ა. თ. პ. წელიწადში იძლევა ორ თაობას. გავრცელებულია ევროპაში, სსრკ-ში (იმიერკარპატეთის ოლქი) 1952-იდან. საქართველოში არ გვხვდება. ბ რ ძ ო ლ ი ს ღ ო ნ ი ს ძ ი ე ბ ა ნ ი: კარანტინი. მუხლუხის საწინააღმდეგოდ მცენარეზე ინსექტიციდების ან ინსექტიციდებისა და მიკრობიოლოგიური პრეპარატების ნარევის შესხურება.

**ამერიკული ლეგიონი** (American Legion), ომის ვეტერანთა უდიდესი ორგანიზაცია აშშ-ში, დაარსდა 1919, ითვლის 2,3 მლნ. წევრს (1968). აფინანსებენ მსხვილი მონოპოლიები. ა. ლ-ს სათავეში უდგას აღმასრ. კომიტეტი და ეროვნ. კო-

მანდორი, რ-თაც ირჩევენ ლეგიონის ყოველწლიურ ყრილობაზე. ძირეულ ორგანიზაციებს წარმოადგენენ ე. წ. ადგილ. პოსტები. ა. ლ-ის ხელმძღვანელობა რეაქციულ პოზიციებზე დგას. მისი ლოზუნგი „ასპროცენტიანი ამერიკანიზმი“ ქადაგებს აშკარა რასიზმსა და შოვინიზმს. ა. ლ-ის ორგანოა ჟურნ. „ამერიკენ დაიჯესტი“ („American Digest“).

**ამერიკული რასა,** ა მ ე რ ი კ ა ნ ო ი დ უ ლ ი რ ა ს ა, მოიცავს ამერ. მკვიდრ მოსახლეობას (ინდიელებს). ძირითადი ნიშნებით (სწორი, შავი თმა, ფართო, წამოწეული ყვრიმალის ძვლები) ემსგავსება მონღოლოიდურ რასას, მეტადრე უძველეს პრომონღოლოიდურ ტიპს; მონღოლოიდებისაგან განსხვავდება მაღალკეხიანი, ძლიერ წამოწეული ცხვირით და *ეპიკანტუსის* უქონლობით.

**ამერიკული სვავისებრნი** (Cathartidae), ფრინველების ოჯახი დღის მტაცებელთა რიგისა. მათი სხეულის სიგრძეა 63–112 *სმ*. ბუმბულის შეფერილობა — მოყავისფრო-შავი. ცნობილია 5 გვარი: კონდორი (Vultur), სამეფო სვავი (sarcoramphus), შავი სვავი (Soragyps), ინდაურისებრი სვავი (Cathartes) და კალიფორნიული სვავი (Gymnogyps). გავრცელებული არიან სამხრ. და ცენტრ. ამერიკაში, ჩრდ. ამერ. სამხრეთში. იკვებებიან მძორით (ბუნებრივი სანიტრები არიან), ზოგჯერ თავს ესხმიან ნორჩ ჩლიქოსნებსაც. ბუდობენ კლდეებსა და ხის ფუღუროებში. დებენ 2–3 თეთრ ან ღია რუხ-მწვანე კვერცხს. კრუხობენ მორიგეობით, დედალიც და მამალიც.

**ამერიკული ჩორთმავალი,** მსუბუქი შესაბმელი (უპირატესად სპორტული) ცხენის ჯიში. გამოყვანილია აშშ-ში XIX ს. შუახანებში რთული საახალჯიშე შეჯვარებით. ჯიშის ჩამოყალიბებაში მონაწილეობდნენ ხალასსისხლიანი საჯდომი ცხენი, არაბული ცხენი, ნორფოლკური და ჰოლანდ. ჩორთმავლები, აგრეთვე სხვადასხვა წარმოშობის იორღა ცხენები. აშშ-ში ეს ჯიში სტანდარტულად არის აღიარებული. ა. ჩ. კარგი მოყვანილობის და მკვრივი კონსტიტუციისაა. ფერად ქურანა, რახსი, შავი, ზოგჯერ ლურჯა და თაფლა. სიმაღლე მინდაოში 153–157 *სმ*, ტანის ირიბი სიგრძე — 154–158 *სმ*, გულმკერდის ირგვლივი ზომა — 170–185 *სმ*, ნებისა — 18–20 *სმ*, ცოცხალი მასა — 360–450 *კგ*. ა. ჩ-ს ეკუთვნის მსოფლიო რეკორდი სისწრაფეში 1 მილზე (1609 *მ*-ზე): ჩორთით 1 *წთ* 55,25 *წმ*, იორღით — 1 წთ 53,6 *წმ*. აშენებენ აშშ-ში, კანადაში, იტალიაში, შვეციასა და სხვ. ქვეყნებში. რუსეთში შემოყვანილია XIX ს. ბოლოს და ორლოვის ჩორთმავალთან მისი შეჯვარებით გამოყვანილია *რუსული ჩორთმავალი* *ნ. ჩხეიძე.*



ამერიკული ჩორთმავალი.

**ამერიკული წითელი ხე** (Swietenia mahagoni), ძვირფასმერქნიანი მარადმწვანე ხე მელიისებრთა (Meliaceae) ოჯახისა. მისი სამშობლოა კუბა, ჰაიტი, ბაჰამის კ-ები და სამხრ. ფლორიდა. სიმაღლე 15 *მ*-ს აღწევს, სისხო 60 *სმ*-ს. ცნობილია „*წითელი ხის*“ სახელით. მის ლამაზ მერქანს, რ-იც ადვილად ირანდება და პრიალდება, იყენებენ საავეჯო წარმოებაში, აგრეთვე ფოტოაპარატის კამერების, გამოსათვლელი სახაზავებისა და სხვ. დასამზადებლად.

**ამერინდები** (ინგლ. american Indians), ამერ. კონტინენტის აბორიგენების — ინდიელების, ესკიმოსებისა და ალეუტების პირობითი სახელწოდება, რ-იც ზოგჯერ გვხვდება საზღვარგარეთის სამეცნ. ლიტ-რაში.

**ამერიციუმი** (ლათ. Americium), Am, ხელოვნურად მიღებული რადიოაქტიური ქიმ. ელემენტი. განეკუთვნება *აქტინოიდებს,* ატომური ნომერი 95. სტაბილური იზოტოპები არ გააჩნია. ა. მიიღეს ამერიკელმა მეცნიერებმა გ. სიბორგმა, რ. ჯეიმსმა, ლ. მორგანმა და ა. გიორსომ ნეიტრონებით პლუტონიუმის $^{239}Pu$ დასხივების შედეგად (1944–45). ცნობილია ა-ის იზოტოპები, რ-თა მასური რიცხვებია 237—246. შედარებით სიცოცხლის დიდი დრო აქვს $^{243}Am$ იზოტოპს ($T^1/_2 = 7950$ წ). $^{243}Am$-ის მიღება მილიგრამობითაც დიდ სიძნელეებთანაა დაკავშირებული და მხოლოდ 1960 შემდეგ მოხერხდა. ა-ის მეორე იზოტოპი, $^{241}Am$ ($\alpha$ = აქტიური, $T^1/_2 = 458$ წ) ატომურ რეაქტორში შუალედური პროდუქტის სახით წარმოიქმნება $^{239}Pu$-გან. ელემენტარული ა. მოვერცხლისფრო ლითონია, $t_{დნ}$ 995±4°C, $t_{დუღ}$ 2607°C. საკუთარი $\alpha$ — გამოსხივების გამო ა. და მისი მყარი ნაერთები სიბნელეში ანათებენ. ნაერთებში ა. ამჟღავნებს 3-იდან 6-მდე ვალენტობას. ა. ხსნარებში ძირითადად სამვალენტოვანია, მისი ოთხვალენტოვანი ნაერთებიდან ცნობილია სამი მყარი ნაერთი ($AmO_2$, $AmF_4$ და $KAmF_5$). ცნობილია აგრეთვე ა-ის ხუთ- და ექვსვალენტოვანი ნაერთები. ბერილიუმისა და $^{241}Am$-ის ნარევი ნეიტრონების მიღების წყაროა.

*ლიტ.*: Пеннемен Р., Кинен Т., Радиохимия америция и кюрия, пер. с англ., М., 1961.

**ამერსფორტი** (Amersfoort), ქალაქი ნიდერლანდში, უტრეხტის პროვინციაში, მდ. ემის პირას, ეისელმერის სანაპიროსთან. 78,2 ათ. მცხ. (1970). წყლის გზებისა და სარკინიგზო კვანძი. განვითარებულია მანქანათმშ. (ავტომობილებისა და მოტოციკლების წარმოება), ქიმ. (მ. შ. საღებავების წარმოება), საფეიქრო, კვების მრეწვ., ქსოვენ ხალიჩებს. XIII ს. ეკლესია.

**ამეტ-ხანი** სულთან (დ. 25. X. 1920, ალუპკა), სამხ. მფრინავი, პოდპოლკოვნიკი, ორგზის საბჭოთა კავშირის გმირი (1943 წ. 24. VIII და 1945 წ. 29. VI). ეროვნებით თათარი. სკკპ წევრი 1942-იდან. 1939-იდან საბჭოთა არმიაში მსახურობდა. 1940 დაამთავრა სამხ.-საავიაციო სკოლა. დიდ სამამულო ომში იბრძოდა ბრიანსკის, სამხრ.-დას., სტალინგრადის, სამხრეთის, IV უკრ., III ბელორ. ფრონტებზე, მოახდინა 603 საბრძოლო გაფრენა, მონაწილეობდა 150 საჰაერო ბრძოლაში, პირადად ჩამოაგდო 30, ხოლო ჯგუფურ ბრძოლაში — 19 თვითმფრინავი. ა. 1946-იდან თადარიგშია და მფრინავ-გამომცდელად მუშაობს. დაჯილდოებულია 3 ლენინის ორდენით, 9 სხვა ორდენითა და მედლებით.

**ამვროსიევკა,** ქალაქი (1938-მდე დაბა) უკრ. სსრ დონეცკის ოლქში. ამვროსიევკის რ-ნის ცენტრი, რკინიგზის სადგური. 25 ათ. მცხ. (1974). უკრ. ცემენტის მრეწვ. მსხვილი ცენტრი. რკინაბეტონის ნაკეთობათა ქ-ნა, კვებისა და სამკერვალო საწარმოები. ინდუსტრ. ტექნიკუმი.

**ამზარა,** სოფელი აფხ. ასსრ გულრიფშის რ-ნში (ამტყელის სოფსაბჭო), მდ. კოდორის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 280 *მ*, შავი ზღვიდან 24 *კმ*. რაიცენტრ მაჭარიდან 37 *კმ*. შ. რუსთაველის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). 2 დაწყ. სკოლა, საშ. სკოლა სოფ. შრომაში (7 *კმ*). უთხოვრის კორომი.

**ამზარა** (ყოფ. ა ს ქ ე რ ო ვ კ ა), სოფელი აფხ. ასსრ სოხუმის რ-ნში (შრომის სოფსაბჭო), მდ. გუმისთის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 490 *მ*, შავი ზღვიდან 8 *კმ*, სოხუმიდან 9 *კმ*. შრომის კოლ-ბა „გამარჯვება“ (მეჩაიეობა, მეთამბაქოეობა, მეცხოველეობა, მესიმინდეობა, მეხილეობა). საშ. სკოლა სოფ. შრომაში (2 *კმ*). ა-ის მიდამოებშია ადრინდ. შუა საუკ. აკლდამა („ნართი სასრიყვა“).

**ამია,** შ ლ ა მ ი ს თ ე ვ ზ ი (Amia calva), ძვლიანი განოიდების ზერიგის ამიისებრთა (Amiidae) ოჯახის ერთადერთი სახეობა. აქვს 60, იშვიათად 90 *სმ*-მდე სიგრძის სხეული, ციკლოიდური ქერცლი. გვხვდება ჩრდ. ამერ. დაჭაობებულ წყალსატევებში. საკმაოდ დიდხანს ძლებს უწყლოდ. იკვებება უხერხემლო ცხოველებითა და პატარა თევზებით. ტოფობს გაზაფხულზე. მამალი აკეთებს ბუდეს, იცავს ქვირითსა და ნორჩ ლიფსიტებს. სარეწაო მნიშვნელობა თითქმის არა აქვს.



ამია.

**ამიაკატები,** კ ო მ პ ლ ე ქ ს ნ ა ე რ თ ე ბ ი, მარილებთან ამიაკის შეერთების პროდუქტი. მაგ.: სპილენძის ქლორიდის $CuCl_2$ წყალხსნარზე ამიაკის $NH_3$ მოქმედებით წარმოიქმნება ამიაკატი $[Cu(NH_3)_4]Cl_2$. შარდოვანას, ამონიუმის გვარჯილისა და სხვა *აზოტიანი სასუქების* წყალხსნარების ამიაკით გაჯერების შედეგად მიღებულ ა-ს სოფლის მეურნეობაში *თხევად სასუქად* იყენებენ. ასეთი ა. უფერო, ზოგჯერ მოყვითალო სითხეებია, ამიაკის მკვეთრი სუნი აქვთ და 35–45%-მდე აზოტს შეიცავენ.

**ამიაკი,** $NH_3$, აზოტის უმარტივესი წყალბადნაერთი, თანამედროვე ქიმ. მრეწვ. ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი პროდუქტი. ბუნებაში წარმოიქმნება აზოტშემცველი ორგ. ნაერთების ლპობის შედეგად.

ჩვეულებრივ პირობებში ა. უფერო, მხუთავი, მძაფრსუნიანი აირია, $t_{დუღ}$ — 33,35°C, $t_{დნ}$ — 77,70°C, წყალში კარგად იხსნება (20°C-ზე წყლის 1 მოცულობა დაახლ. 700 მოცულობა ა-ს შთანთქავს). ა-ის მოლეკულა წესიერი სამკუთხა პირამიდის ფორმისაა, რ-ის წვერში *აზოტის* ატომია H—N—H ბმებს შორის კუთხე 108°-ია. წყალბადთან შედარებით, აზოტის დიდი ელექტროუარყოფითობის გამო, აზოტისა და წყალბადის ატომების დამაკავშირებელი სავალენტო ელექტრონების წყვილი გადანაცვლებულია აზოტის ატომისაკენ, რის გამოც ამიაკის მოლეკულას მნიშვნელოვანი სიდიდის დიპოლური მომენტი 1,43D ახასიათებს. ა. დიდი რეაქციის უნარის მქონე ნაერთია. აზოტის ატომთან ელექტრონების განუყოფელი ელექტრონული წყვილის ხარჯზე ა. ადვილად მონაწილეობს მიერთების რეაქციებში. ყველაზე მნიშვნელოვანია ა-ის მოლეკულის მიერ პროტონის მიერთების რეაქცია, რ-ის შედეგადაც წარმოიქმნება ამონიუმის $NH_4^+$ იონი. მარილებზე აირადი ან თხევადი ა-ის მოქმედებით წარმოიქმნება მიერთების პროდუქტები—*ამიაკატები*. ა-თვის




ამიაკი. ამიაკის სინთეზის აგრეგატი (ტექნოლოგიური სქემა). 1. ფილტრი, რომელშიც იწმინდება ახალი აირი; 2. საკონდენსაციო სვეტი; 3. ამაორთქლებელი; 4. შხეფდამჭერი; 5. სასინთეზო კოლონა, სადაც ხდება ამიაკის სინთეზი; 6. კონდენსატორი; 7. სეპარატორი, საიდანაც თხევადი ამიაკი გადიდევნება რეზერვუარში; 8. საცირკულაციო ტუმბო, რომლის საშუალებით აირად ფაზაში დარჩენილი ამიაკი ახალ აირთან ერთად მიეწოდება ფილტრს; 9. რეზერვუარი.

დჳმახასიათებელია აგრეთვე ჩანაცვლების რეაქციები. ტუტე და ტუტემიწა ლითონები ურთიერთმოქმედებენ თხევად და აირად ა-თან და რეაქციის პირობების მიხედვით წარმოქმნიან ნიტრიდებს (მაგ., ნატრიუმნიტრიდი $Na_3N$) ან ამიდებს (მაგ., ნატრიუმამიდი $NaNH_2$). ა. ურთიერთმოქმედებს აგრეთვე გოგირდთან, ჰალოგენებთან, ნახშირორჟანგთან და ა. შ.; მჟანგველების მიმართ ა. ჩვეულებრივ პირობებში მდგრადია, მაგრამ თუ ცეცხლს წავუკიდებთ, ჟანგბადის ატმოსფეროში იწვის და წარმოქმნის თავისუფალ აზოტსა და წყალს. ა-ის კატალიზური დაჟანგვით მიიღება აზოტის ჟანგი, ხოლო მისი შემდგომი გარდაქმნით — აზოტმჟავა. ლაბორატორიაში ა. შეიძლება მივიღოთ ამონიუმქლორიდისა და ჩამქრალი კირის ურთიერთქმედებით. ა-ის მიღების უძველესი სამრეწვ. მეთოდია ქვანახშირის კოქსვისას წარმოქმნილი აირისაგან მისი გამოყოფა. მრეწველობაში ა-ს ძირითადად ელემენტების — აზოტისა და წყალბადის სინთეზით იღებენ $N_2+3H_2 \leftrightarrows 2NH_3+92{,}1$ *კჯ*. ეს მეთოდი შეიმუშავა გერმანელმა ქიმიკოსმა ფ. ჰაბერმა 1908. სინთეზური ა-ის წარმოების ეკონომიკა ძირითადად წყალბადის მიღების ხერხზეა დამოკიდებული. ამჟამად წყალბადს უმთავრესად ბუნებრივი აირის, ნავთობგადასამუშ. მრეწვ. ან აცეტილენის წარმოების ნარჩენი აირების კონვერსიით ღებულობენ. მაღალ ტემპ-რაზე აირებში შემავალ მეთანსა და მის ჰომოლოგებს წყლის ორთქლის მოქმედებით წყალბადად და ნახშირჟანგად გარდაქმნიან. ა-ის სინთეზის რეაქცია უკატალიზატოროდ საერთოდ არ მიმდინარეობს. მრეწველობაში უმთავრესად იყენებენ რკინის კატალიზატორებს, რ-ებსაც ღებულობენ აქტივატორებთან ($Al_2O_3$, $K_2O$, $CaO$, $SiO_2$ და ზოგჯერ $MgO$) შედნობილი რკინის ჟანგეულების აღდგენით. რეაქციის წონასწორობის თვალსაზრისით ა-ის მიღების ყველაზე ხელსაყრელი პირობაა მაღალი წნევა და შედარებით დაბალი ტემპ-რა. პრაქტიკულად ა-ს იღებენ საშ. წნევის სისტემებში (30 *მეგნ/მ²* და 500°C). ა-ს იყენებენ აზოტმჟავასა და მისი მარილების, შარდოვანას, ციანმჟავას, სოდის (ამიაკური ხერხი) წარმოებაში. თხევად ა-ს საკმაოდ დიდი აორთქლების სითბო აქვს, ამიტომ მას სამაცივრო მანქანებში ხმარობენ გამაცივებელ ნივთიერებად. თხევად ა-სა და მის წყალხსნარს სასუქად იყენებენ. ა. დიდი რაოდენობით იხარჯება სუპერფოსფატის ამონიზაციისათვის და სხვადასხვა მინერალური სასუქების დასამზადებლად.

ა. შხამიანია. ძლიერ აღიზიანებს ლორწოვან გარსს. ა-ით ძლიერი მოწამვლა იწვევს თვალებისა და სასუნთქი გზების დაზიანებას, სულის ხუთვასა და ფილტვების ანთებას. საწარმოებში ა-ის დასაშვები ზღვრული კონცენტრაცია ჰაერში 0,02 *გ/მ³*.

*ლიტ*.: Технология связанного азота, М., 1966.

**ამიაკის წყალი,** წყალხსნარი, რ-იც შეიცავს 18–25% ამიაკს. ა. წ-ის მისაღებად სინთეზურ ამიაკს ხსნიან წყალში ან კოქსოქიმიური წარმოების ნარჩენი აირებიდან ამიაკს შთანთქავენ წყლით. მეორე შემთხვევაში ა. წ. ამიაკთან (18–20%) ერთად შეიცავს ნახშირორჟანგს (70–100 *გ/ლ*), გოგირდწყალბადს (30–50 *გ/ლ*), უმნიშვნელო რაოდენობით ციანნაერთებსა და სხვ. მინარევებს. ა. წ-ს იყენებენ *თხევად სასუქად,* სოდის წარმოებაში, ორგ. სინთეზის მრეწველობაში, სოფ. მეურნეობაში საკვების ამონიზაციისათვის და სხვ.

**ამიანე მარცელინუსი** (Ammianus Marcellinus) (დაახლ. 330–400), რომაელი ისტორიკოსი, გვიანდ. ანტიკური ისტორიოგრაფიის წარმომადგენელი, ტომით ბერძენი, წერდა ლათინურად. იყო განათლებული სამხ. პირი. მონაწილეობდა სპარსეთის და გერმ. წინააღმდეგ ომებში (353–363). 378-მდე ანტიოქიაში ცხოვრობდა, შემდეგ რომში დამკვიდრდა და იქვე დაასრულა თავისი შესანიშნავი თხზულება „მომხდარ საქმეთა წიგნები“ — რომის ისტორია 96–378 წწ. ეს ნაშრომი, რ-იც ტაციტუსის „ისტორიათა“ გაგრძელებაა, შედგებოდა 31 წიგნისაგან, ამათგან პირველ 13 წიგნს ჩვენამდე არ მოუღწევია, დარჩენილ 18 წიგნში (XIV – XXXI წიგნები) კი პირუთვნელადაა აღწერილი 353–378 წწ. ამბები. თხზულებას დიდი მნიშვნელობა აქვს რომის სახელმწიფოს დაქვეითება-დამხობისა და ბიზანტ. იმპერიის ჩამოყალიბების პერიოდის ისტ. შესასწავლად. ა. მ-ის ფრიად საინტერესო ცნობები საქართველოს შესახებ, კერძოდ, შავი ზღვისპირეთის ვრცელი გეოგრ.-ეთნოგრ. აღწერილობა, სადაც იგი უმეტესად სხვა ძველ მწერალთა თხზულებებს ეყრდნობა, გამოქვეყნდა *გეორგიკის* I ტომში. ა. მ-ის სტილი მწიგნობრულ-რიტორიკული, ბუნდოვანი და მძიმეა, რამაც ხელი შეუშალა სხვა მხრივ მაღალი ღირსების მქონე მისი საისტ. თხზულების პოპულარობას.

*ლიტ*.: გამყრელიძე ა., ამიანე მარცელინე და მისი ცნობები საქართველოს შესახებ, წგნ.: გეორგიკა, ტ. 1, თბ., 1961; ყაუხჩიშვილი ს., ბერძნული ლიტერატურის ისტორია, ტ. 2, თბ., 1949; Соколов В. С., Аммиан Марцеллин как последний представитель античной историографии, «Вестник древней истории», 1959, № 4; Thompson E. A., The historical work of Ammianus Marcellinus, Camb., 1947.

ა. *გამყრელიძე*.

**ამიგდალინი,** $C_{20}H_{27}O_{11}N$, ბუნებრივი ორგ. ნაერთი *გლიკოზიდების* კლასისა. გვხვდება კურკოვან მცენარეთა ფოთოლსა (წყავი) და კურკაში (ატამი, გარგარი, ქლიავი და სხვ.). განსაკუთრებით ბევრია ნუშის თესლში (2,5–3,5%). ადვილად იხსნება წყალსა და სპირტში გაცხელებისას. მჟავებისა და ფერმენტ ემულსინის მოქმედებით ჰიდროლიზდება D-გლუკოზად, ბენზალდეჰიდად და წყალბადციანმჟავად.

**ამიდაზები,** ჰიდროლიზური *ფერმენტების* ჯგუფი. მჟავა ამიდების ტიპის ნივთიერებებში ხლეჩს ნახშირბადსა და აზოტს შორის ბმებს. გვხვდება ცხოველთა და მცენარეთა ქსოვილებში, მიკროორგანიზმებში. მონაწილეობს აზოტოვანი ცვლის პროცესში.

**ამიდოლი,** $HOC_6H_3(NH_2)_2 \cdot 2HCl$, მარილმჟავა 2,4 — დიამინოფენოლი, ორგ. ნაერთი. მისი უფერო ან ღია რუხი ფერის ნემსისებრი კრისტალები გახურებისას გაუდნობლად იშლება. წყალში კარგად იხსნება. იყენებენ ფოტოგრაფიაში გამამჟღავნებელ ნივთიერებად. ა-ის ხსნარები არამდგრადია, მათი შენახვა შეიძლება არა უმეტეს 5 საათისა.

**ამიდოპირინი,** პირამიდონი, ტკივილგამაყუჩებელი, სიცხის დამწევი და ანთების საწინააღმდეგო სამკურნალო საშუალება (პირაზოლონის წარმოებული). თეთრი კრისტ. უსუნო, მომწარო ფხვნილი. იხსნება წყალში, სპირტში, ეთერსა და ქლოროფორმში. ამზადებენ აბებად, ფხვნილებად, იშვიათად კი ხსნარის სახითაც. ხმარობენ თავის ტკივილის, ნევრალგიის, ართრიტის, მიოზიტის, ქორეისა და მწვავე რევმატიზმის დროს. მოზრდილთათვის უმაღლესი ერთჯერადი დოზაა 0,5 გ, დღე-ღამისა — 2,0 გ.

ა. *მშვიდობაძე*.

**ამიენი** (Amiens), ქალაქი ჩრდ. საფრანგეთში, მდ. სომაზე. სომის დეპარტამენტის ადმ. ცენტრი, ისტ. ოლქის პიკარდიის მთავარი ქალაქი. 137 ათ. მცხ. (1968). ა-ში არის საფეიქრო (ბამბის, ტრიკოტაჟის, სელის, ხავერდისა და ჯუთის ქსოვილების წარმოება), ფეხსაცმლის, მეტალ., მანქანათმშ., ლითონდასამუშ., ქიმ., საპარფიუმერიო, კვების მრეწვ. ა-ში შემორჩენილია გვიანდ. ანტ. ხანის ქალაქის ზღუდის, ამფითეატრისა და თერმების ნანგრევები, ფრანგ. გოტიკური არქიტ. შესანიშნავი ნიმუში — ღვთისმშობლის დიდი სამნავიანი ტაძარი (1220–88, ხუროთმოძღვარი რენე დე ლიუზარში) კოშკებითურთ (XIV–XV სს.). მრავალრიცხოვან ქანდაკებათაგან, რ-ებიც ტაძარს ამშვენებს, აღსანიშნავია ქრისტეს („ამიენის კეთილი ღმერთი“) და „მოოქრული ღვთისმშობლის“ გამოსახულებანი. ა-ში არის სენ-ჟერმენის (XV ს.) და სენ-ლეს (XVI ს.) ეკლესიები. II მსოფლიო ომში ა-ის 2/3 დაინგრა. ამჟამად ქალაქი აღდგენილია.

**ამიენის ოპერაცია 1918,** ინგლ.-საფრ. ჯარების შეტევითი ოპერაცია გერმ. არმიის წინააღმდეგ 8–13 აგვ., რ-იც მოკავშირეთა საერთო შეტევის დასაწყისად იქცა I მსოფლიო ომის უკანასკნელი კამპანიის დროს. ა. ო-ის უახლოესი მიზანი იყო ამიენის შვერილზე მტრის დაჯგუფების მოსპობა და პარიზ–კალეს რკინიგზის ხაზის განთავისუფლება მოწინააღმდეგის არტილ. ცეცხლისაგან. მორლანკურ-მორეის გარღვევის უბანზე გერმ. II არმიის 7 ქვეითი დივიზიის წინააღმდეგ მოქმედებდა ინგლ. IV არმიის მთავარი ძალები გენ. როულინსონის სარდლობით და საფრ. I არმიის 1 კორპუსი გენ. დებენეს სარდლობით. 8 აგვ. ინგლ.-საფრ. ჯარები 30 *კმ*-იანი ფრონტით 11 *კმ*-ზე შეიჭრნენ მოწინააღმდეგის დაცვაში, 13 აგვისტოსათვის კიდევ 8–9 *კმ*-ით წაიწიეს წინ. გერმ. II არმია დამარცხდა. ა. ო. იყო გერმ. დამარცხების დასაწყისი, რაც 1918 ნოემბ. კაპიტულაციით დამთავრდა.

**ამიენის საზავო ხელშეკრულება 1802,** ინგლისის ზავი საფრანგეთთან და მის მოკავშირეებთან — ესპანეთსა და ბატავიის რესპუბლიკასთან (ჰოლანდია), დაიდო 27 მარტს ქ. ამიენში (საფრანგეთი) და ლუნევილის ზავთან (1801) ერთად ბოლო მოუღო მეორე ანტიფრანგულ კოალიციას. ა. ს. ხ-ით ინგლისს საფრანგეთისა და მისი მოკავშირეებისათვის უნდა დაებრუნებინა წართმეული კოლონიები, გარდა კ. ცეილონისა და კ. ტრინიდადისა, გაეყვანა ჯარი კ. მალტიდან და დაებრუნებინა მალტა *იოანიტების* ორდენისათვის. საფრ. ვალდებული იყო გამოეყვანა ჯარი რომიდან, ნეაპოლიდან, კ. ელბიდან. ორივე მხარე იძლეოდა ოსმალეთის ომამდელი საზღვრების გარანტიას, ამიტომ ეგვიპტე, საიდანაც საფრ. არმია გაიყვანეს 1801 სექტ., უბრუნდებოდა ოსმალეთს. ა. ს. ხ. რატიფიცირებულ იქნა 1802 აპრ., 13 მაისს მას შეუერთდა ოსმალეთი. ა. ს. ხ. დროებითი შესვენება იყო ორივე მხარისათვის, 1803 წ. 22 მაისს საომარი მოქმედება ინგლისსა და საფრანგეთს შორის კვლავ განახლდა.

*ლიტ*.: История дипломатии, т. 1, М., 1959, гл. 4; Сорель А., Европа и французская революция, пер. с франц., т. 6, СПб., 1906.

**ამიერკავკასია,** კავკასიონის მთავარი წყალგამყოფი ქედის სამხრ-ით მდებარე ნაწილი *კავკასიისა*. ა-ს განეკუთვნება კავკასიონის სამხრ. კალთის უმეტესი ნაწილი, კოლხეთისა და მტკვრის მთათაშორისი ბარი, ამიერკავკ. მთიანეთი, თალიშის მთები და ლენქორანის დაბლობი. ა-ის ფარგლებშია საქ. სსრ-სა და აზერბ. სსრ-ის უმეტესი ნაწილი და სომხ. სსრ, რ-ებიც *ამიერკავკასიის ეკონომიკურ რაიონში* ერთიანდებიან. გარდა ა-ისა, ეკონ. რ-ნში შედის აგრეთვე კავკასიონის წყალგამყოფი ქედის ჩრდ-ით მდებარე საქართვ. და აზერბ. ნაწილები. ა. შეესაბამება რუსულ „ზაკავკაზიეს“. ეს ტოპონიმი პოზიციური ხასიათისაა და გულისხმობს

იმ ტერიტ., რ-იც რუსეთისათვის კავკასიონის გადაღმაა („ზა კავკაზომ"), ხოლო საქართველოსთვის — კავკასიონს გადმოღმა (ამიერ).

რუკა—იხ. ჩანართი, გვ. 384—385.

**„ამიერკავკასიის ბოლშევიკი",** ყოველთვიური პოლიტ.-ეკონ. ჟურნალი, საკ. კპ (ბ) ამიერკავკ. სამხარეო კომიტეტის ორგანო. გამოდიოდა 1931 აპრილიდან ნოემბრამდე თბილისში ქართ., რუს., სომხ. და აზერბ. ენებზე. მიზნად ისახავდა პარტ. აქტივის თეორ.-პოლიტ. მომზადების დონის ამაღლებას, იბრძოდა „მემარჯვენე" და „მემარცხენე" ოპორტუნიზმის წინააღმდეგ, ემსახურებოდა მშრომელთა ინტერნაც. აღზრდისა და ხალხთა მეგობრობის განმტკიცების საქმეს. აქვეყნებდა წერილებს სოციალ. მშენებლობისა და შინაპარტ. მუშაობის სხვადასხვა საკითხზე, საერთაშ. პრობლემებზე. გამოვიდა სულ 5 ნომერი. ქართ. გამოცემის ტირაჟი — 3500 ცალი.

**ამიერკავკასიის განსაკუთრებული კომიტეტი,** ო ზ ა კ ო მ ი (Особый Закавказский Комитет), დროებითი ბურჟ. მთავრობის ორგანო ამიერკავკასიაში. შეიქმნა 1917 წ. 9(22) მარტს თბილისში. მის შემადგენლობაში შევიდნენ IV სახელმწ. სათათბიროს ამიერკავკასიელი დეპუტატები: კადეტები ბ. ხარლამოვი (თავ-რე) და მ. პაპაჯანოვი, მუსავატელი მ. ჯაფაროვი, სოციალისტ-ფედერალისტი კ. აბაშიძე, მენშევიკი ა. ჩხენკელი. ოზაკომი ნიშნავდა სამაზრო და საგუბერნიო კომისრებს, რ-ებიც მას ემორჩილებოდნენ. თანამშრომლობდა მუშათა, ჯარისკაცთა და გლეხთა დეპუტატების საბჭოების ამიერკავკ. ორგანოებთან, სადაც უმრავლესობას მენშევიკები და ესერები შეადგენდნენ. მათი ხელშეწყობით იცავდა ამიერკავკ. მემამულეთა და კაპიტალისტთა ინტერესებს, ახშობდა პროლეტარიატის კლასობრივ ბრძოლას, აქტიურად იბრძოდა ბურჟ.-დემოკრ. რევ. სოციალ. რევოლუციაში გადაზრდის წინააღმდეგ, ატარებდა იმპერიალ. პოლიტიკას და ხელს უწყობდა დროებით მთავრობას შეტევითი ოპერაციები ეწარმოებინა კავკ. ფრონტზე. ორხელისუფლებიანობის პირობებში, ესერულ-მენშევიკურ საბჭოებთან მჭიდრო თანამშრომლობის მიუხედავად, ა. გ. კ-ს თავი ხელისუფლების უმაღლეს ორგანოდ მიაჩნდა და „ვეტოს" უფლებისათვის იბრძოდა. კონტრრევ. პოლიტიკის გამო, მას მასებში არავითარი ავტორიტეტი არ ჰქონდა. 1917 ივლ. შემდეგ, როცა დროებითმა მთავრობამ მასობრივ რეპრესიებს მიმართა, ა. გ. კ. შეეცადა ამიერკავკასიაში „მტკიცე ხელისუფლება" დაემყარებინა, მაგრამ ეს ცდა უშედეგოდ დასრულდა, 1917 ოქტ. დროებითი ბურჟ. მთავრობის დამხობის შემდეგ ა. გ. კ-ს არსებობის ფორმალური საფუძველი გამოეცალა. 1917 წ. 15(28) ნოემბ. იგი დაიშალა და რწმუნებანი *ამიერკავკასიის კომისარიატს* გადასცა.

*ლიტ.*: ამიერკავკასიის კომუნისტური ორგანიზაციების ისტორიის ნარკვევები, ნაწ. 1, თბ., 1971; ს უ რ გ უ ლ ა ძ ე ა., ნარკვევები რევოლუციური მოძრაობის ისტორიიდან საქართველოში (1917—1921), თბ., 1954; Х а ч а п у р и д з е Г. В., Борьба грузинского народа за установление Советской власти, 3 изд., М., 1956.

*ა. სურგულაძე.*

**ამიერკავკასიის განყოფილება** ვ. ი. ლ ე ნ ი ნ ი ს ს ა ხ ე ლ ო ბ ი ს ს ო ფ ლ ი ს მ ე უ რ ნ ე ო ბ ი ს მ ე ც ნ ი ე რ ე ბ ა თ ა ს ა კ ა ვ შ ი რ ო ა კ ა დ ე მ ი ი ს ა, დაარსდა 1971 თბილისში. მეთოდურ ხელმძღვანელობას უწევს საქართვ., აზერბ და სომხ. სოფ. მეურნ., წყალთა მეურნ. და სატყეო მეურნ. სამეცნ.-კვლ. დაწესებულებებს, ახდენს მათი მუშაობის კოორდინაციას, რეკომენდაციას აძლევს დამთავრებულ სამეცნ.-კვლ. ნაშრომებს, ხელს უწყობს მათი შედეგების წარმოებაში დანერგვას, კვალიფიციური მეცნ. კადრების მომზადებას. განყოფილებაში ჩამოყალიბებულია 9 სექცია: მებაღეობის, მევენახეობის, ჩაისა და სუბტროპ. კულტურების; ნიადაგთმცოდნეობისა და აგროქიმიის; მიწათმოქმედებისა და მემცენარეობის; მცენარეთა დაცვის; სას.-სამ. წარმოების ეკონომიკისა და ორგანიზაციის; მეცხოველეობისა და ვეტერინარიის; მექანიზაციისა და ელექტრიფიკაციის; ჰიდროტექნიკისა და მელიორაციის; საკვებწარმოების, მდელოსნობისა და სასაძოვრო მეურნეობის. შექმნილია დარგობრივი სამეცნ. საბჭოები, მუშაობს სამეცნ.-ტექ. ბ-კა. ა. გ. ატარებს სამეცნ. კონფერენციებს, თათბირებს, სემინარებს და სხვ.

*ი. ხოხლოვი.*

**„ამიერკავკასიის დამოუკიდებელი ფედერაციული რესპუბლიკა",** ბურჟ.-ნაციონალისტური სახელმწ. გაერთიანება ამიერკავკასიაში 1918 აპრ.-მაისში. შეიქმნა 1918 წ. 9(22) აპრ. *ამიერკავკასიის სეიმის* გადაწყვეტილებით. კონტრრევოლუციონერებმა ოქტ. სოციალ. რევ. გამარჯვების დღიდანვე მოსწყვიტეს ამიერკავკასია საბჭ. რუსეთს, თუმცა მშრომელი მასების შიშით „დამოუკიდებლობის" იურიდ. გაფორმებისაგან თავს იკავებდნენ. მას შემდეგ კი, რაც ტრაპიზონში ოსმალეთთან მოლაპარაკება ჩაიშალა, თავდაცვის საშუალებებს მოკლებული ამიერკავკ. სეიმი იძულებული გახდა, გერმ. და თურქ. იმპერიალისტთა კარნახით ამიერკავკასიის „დამოუკიდებლობა" გამოეცხადებინა და შეექმნა ფედერ. მთავრობა მენშევიკ ა. ჩხენკელის თავმჯდომარეობით. „ა. დ. ფ. რ-ის" მთავრობამ განაგრძო ამიერკავკ. კომისარიატის კონტრრევ. პოლიტიკა. მუსავატურ კონტრრევოლუციაზე დაყრდნობით იგი ებრძოდა ბაქოს კომუნას, ახშობდა გლეხთა გამოსვლებს საქართველოში (ლეჩხუმი, აფხაზეთი, სამეგრელო, ოსეთი), დაკავშირებული იყო ჩრდ. კავკასიისა და ყუბანის კონტრრევოლუციასთან. რეაქციულმა საშინაო და საგარეო პოლიტიკამ „ა. დ. ფ. რ" სრულ კრახამდე მიიყვანა. ოსმალეთის მიერ დაკავებულ ბათუმში 1918 წ. 11 მაისს განახლებულმა მოლაპარაკებამ გამოავლინა მისი უძლურება და შინაგანი კრიზისი. 1918 წ. 26 მაისს „ა. დ. ფ. რ." დაიშალა მენშევიკური საქართვ., მუსავატური აზერბ. და დაშნაკური სომხ. რესპუბლიკებად.

*ლიტ.*: ამიერკავკასიის კომუნისტური ორგანიზაციების ისტორიის ნარკვევები, ნაწ. 1, თბ., 1971; ს უ რ გ უ ლ ა ძ ე ა., ბრძოლა სოციალისტური რევოლუციის გამარჯვებისათვის ამიერკავკასიაში (1917—1918), თბ., 1957.

*ა. სურგულაძე.*

**ამიერკავკასიის ეკონომიკური რაიონი,** სსრ კავშირის ერთ-ერთი დიდი ეკონ. რაიონი, რ-შიც შედის საქ., აზერბ. და სომხ. სსრ-ები. ფართ. 186,1 *კმ*². დას-ით ეკვრის შავი ზღვა, აღმ-ით — კასპიისა. სამხრ-ით ესაზღვრება თურქეთი და ირანი, ჩრდ-ით — რსფსრ.

**ბუნება.** რელიეფი მთიანია, ტერიტ. თითქმის ნახევარი ზ. დ. 1000 *მ*-ზე მაღლა მდებარეობს. ჩრდ. ნაწილში ჩრდ.-დასავლეთიდან სამხრ.-აღმოსავლეთისაკენ გადაჭიმულია კავკასიონის მთათა სისტემა, სამხრ-ით — ამიერკავკ. მთიანეთი, მათ შორის დადაბლებული ზონაა კოლხეთისა და მტკვრის მთათაშორისი ბარი. ა. ე. რ-ის რელიეფი ძლიერ დანაწევრებულია კავკასიონის განედური და მერიდიანული მთაგრეხილებით. სამხრ. ნაწილში მცირე კავკასიონის მთაგრეხილები ენაცვლება მაღალ ვულკ. მთიანეთს, პლატოებსა და მთათაშუა ქვაბულებს. მთათაშორის ბარს ლიხის ქედი ყოფს დას. (შავი ზღ. აუზი) და აღმ. (კასპ. ზღ. აუზი) ნაწილად. დაბლობი უმთავრესად აღმ. ნაწილშია. ა. ე. რ-ის ვერტ. სარტყლურობა ნათლად ჩანს ჰავის, ნიადაგებისა და მცენარეული საფარის გავრცელებაში. მთიანი რელიეფის გამო ა. ე. რ-ის სამიწათმოქმედო ფართობი შეზღუდულია (განსაკუთრებით საქ. სსრ-ში). ციცაბო ფერდობები და დანაწევრებული სამიწათმოქმედო ფართობები აფერხებს სას.-სამ. პროცესთა მექანიზაციას. მრავალფეროვანია ა. ე. რ-ის ჰავა, მცენარეულობა და ნიადაგი. დას. ნაწილში შავიზღვისპირა რ-ნებში (ნალექების მაქს. 3000 *მმ* წლიურად) ტენიანი სუბტროპ. ჰავაა, აღმ. და სამხრ. ნაწილში — უფრო მშრალი, კონტინენტური, ამიტომ სას.-სამ. კულტურების მორწყვას აქ განსაკუთრებული მნიშვნელობა აქვს. ა. ე. რ-ის დიდი მდ-ებია მტკვარი, რიონი, არაქსი, ენგური, რაზდანი. წყლის ენერგიის პოტენციური მარაგი 22 მლნ. *კვტ*. აქედან საქართვ. წილად მოდის 15,5 მლნ. *კვტ*. რ-ნი მდიდარია სათბობი რესურსებით (ნავთობისა და ბუნებრივი აირის დიდი საბადოებია აზერბაიჯანში, ქვანახშირისა და მურა ნახშირისა — საქართველოში). სამთო-მინერ. რესურსებიდან მნიშვნელოვანია ჭიათურის მანგანუმი (საქ. სსრ), რკინის მადანი (აზერბ. სსრ), სპილენძი და პოლიმეტალები (სომხეთი, საქართველო, აზერბაიჯანი), ქიმ. ნედლეული (გოგირდის ალმადანი, დარიშხანი, მარილები), არამადნეული წიაღისეული (ბენტონიტები, ბარიტი, ალუნიტები, ტალკი, დიატომიტი, დოლომიტები და სხვ.).

**მოსახლეობა.** საბჭ. პერიოდში ა. ე. რ-ის მცხოვრებთა რაოდენობა გაორკეცდა და 1975 წ. 13,3 მლნ. მიაღწია. აქედან 51%-ს ქალაქის მოსახლეობა შეადგენს. საკავშირო საშ. მაჩვენებლებთან შედარებით მოსახლ. აქ ბევრად უფრო სწრაფად იზრდება, განსაკუთრებით აზერბაიჯანსა და სომხეთში. რ-ნი არათანაბრადაა დასახლებული. მოსახლ. 2/3 ბარში, ზ. დ. 500 *მ*-მდე ცხოვრობს. ა. ე. რ-ში ცხოვრობენ ქართველები (25,9%, 1970), აზერბაიჯანელები (34,1%), სომხები (25,9%), რუსები (8,0%); აგრეთვე ოსები, აფხაზები, ლეკები, ბერძნები და სხვ. დიდი ქალაქებია (ათ. მცხ., 1974): ბაქო (1359), თბილისი (1000), ერევანი (870), კიროვაბადი (203), ლენინაკანი (180), ქუთაისი (169), სუმგაითი (152), რუსთავი (117). ბათუმი (111).

**მეურნეობა.** სსრ კავშირის სახ. მეურნ. განვითარების საქმეში ა. ე. რ. დიდ როლს თამაშობს. იგი ნავთობის, მანგანუმის, ფოლადის, ფეროშენადნობების, სპილენძისა და ალუმინის, ქიმ. პროდუქტების და მანქანა-მოწყობილობის მწარმოებელი რ-ნია. დიდი მნიშვნელობა აქვს ა. ე. რ-ის სოფ. მეურნ. პროდუქტებს — ბამბას, ჩაის, სპეც. ტექ. კულტურებს (ეთერზეთოვანი მცენარეები, შაფრანი და სხვ.), ხილს, ყურძენს და სხვა. სოფ. მეურნ. ნედლეულის ბაზაზე შექმნილი მსუბუქი და კვების მრეწველობა სსრკ მოსახლეობასა და მრეწვ. მრავალი მნიშვნელოვანი პროდუქტით ამარაგებს. ა. ე. რ-ის სამეურნეო საწარმოები განლაგებულია რესპუბლიკათა ბუნებრივი და ეკონ. პირობების შესაბამისად.

ა. ე. რ-ში აგებულია სევანის, რიონის, ხრამის, ზემო ავჭალის, ტყიბულის, მინგეჩაურის ჰიდროელექტროსადგურები და მძლავრი თბოელექტროსადგურები, რ-ებიც ქვანახშირითა და აირით მუშაობენ. ჰიდრო- და თბოელექტროსადგურები მაღალი ძაბვის ელექტროგადამცემი ხაზებით გაერთიანებულია ერთიან ენერგოსისტემად (1973 გამომუშავებულია 32,1 მლრდ. *კვტ. სთ* ელექტროენერგია). ქვანახშირის მოპოვება წარმოებს მხოლოდ საქართველოში (ტყიბულის, ტყვარჩელის საბადოები), რ-იც ნაწილობრივ ამარაგებს სომხეთს. აზერბ. სსრ ბუნებრივ აირს აწვდის სომხ. და საქართვ. ა. ე. რ. ნავთობის მომპოვებელი და გადამმუშავებელი საკავშ. მნიშვნელობის რ-ნია. ნავთობს იღებენ აზერბაიჯანში (1973 წ. 18,2 მლნ. *ტ*), ამუშავებენ აზერ-

**ამიერკავკასიის ეკონომიკური რაიონი**

**დიდი მდინარეები**

მტკვარი
რიონი
არაქსი
ენგური
რაზდანი

**მოსახლეობა**

| (პროცენტობით, 1970) | |
|---|---|
| აზერბაიჯანელები | 34,1 |
| ქართველები | 25.9 |
| სომხები | 25,9 |
| რუსები | 8,0 |

**დიდი ქალაქები**

| (ათასი მცხოვრები 1974) | |
|---|---|
| ბაქო | 1359 |
| თბილისი | 1000 |
| ერევანი | 870 |
| კიროვაბადი | 203 |
| ლენინაკანი | 180 |
| ქუთაისი | 169 |
| სუმგაითი | 152 |
| რუსთავი | 117 |
| ბათუმი | 111 |

**მეცხოველეობა**

| (მლნ., 1974) | |
|---|---|
| მსხვილფეხა რქოსანი საქონელი | 3,8 |
| ცხვარი და თხა | 9,5 |
| ღორი | 9,3 |

**ამიერკავკასიის კომუნისტური ორგანიზაციების ყრილობები**

I — 18/22 თებ., 1922 წ.
II — 19/23 მარტ., 1923 წ.
III — 13/15 მაისი, 1924 წ.
IV — 5/9 დეკ., 1925 წ.
V — 21/25 ნოემბ., 1927 წ.
VI — 5/12 ივნ., 1930 წ.
VII — 15/18 იანვ., 1934 წ.

ბაიჯანსა და საქართველოში (ბაქოს და ბათუმის ნავთობგადასამუშ. ქ-ნები). სამთომოპოვებით მრეწველობაში აღსანიშნავია მანგანუმის მადნის მოპოვება (საქ. სსრ). მადანი იგზავნება როგორც საბჭ. მეტალ. ქ-ნებში, ასევე საზღვარგარეთ. მანგანუმის ბაზაზე შექმნილია ა. ე. რ-ის ელექტრომეტალურგია (ფეროშენადნობთა ქ-ნა ზესტაფონში). ომის შემდგომ წლებში შეიქმნა შავი მეტალურგია. აიგო რუსთავის (საქ. სსრ) და სუმგაითის (აზერბ. სსრ) მეტალ. ქ-ნები. რუსთავის ქ-ნა მუშაობს სრული მეტალ. ციკლით (უშვებს კოქსს, თუჯს, ფოლადსა და ნაგლინს), ხოლო სუმგაითის ქ-ნა ადნობს ფოლადს და ამზადებს მილებს. ა. ე. რ-ში განვითარებული დარგია ფერადი მეტალურგია, სპილენძის, იშვიათი ლითონებისა და ალუმინის წარმოება (უმთავრესად სომხ. და აზერბ. სსრ-ებში). სწრაფად ვითარდება ქიმ. მრეწვ., რ-იც იძლევა აზოტოვან და ფოსფოროვან სასუქებს, სინთეზურ კაუჩუკს, გოგირდმჟავას, კაუსტიკურ სოდას, კაპროლაქტამს, სინთეზურ ბოჭკოს, კარბიდ-კალციუმს და სხვ. მრეწვ. ერთ-ერთი მთავარი დარგია მანქანათმშენებლობა. ა. ე. რ-ის სამივე რესპუბლიკაში განვითარებულია ელექტროტექ. მრეწვ. და ხელსაწყოთმშენებლობა. საქართველოში აკეთებენ ელექტრომავლებს, ავტომანქანებს, ლითონმჭრელ ჩარხებს, სას.-სამ. მანქანებს; აზერბაიჯანში — ნავთობისა და ქიმ. მრეწვ. მანქანა-მოწყობილობას; სომხეთში — ავტობუსებს, ლითონსაჭრელ ჩარხებს, მოძრავ ელექტროსადგურებს, ძრავებსა და სხვ.

ა. ე. რ-ის საშენ მასალათა წარმოებიდან აღსანიშნავია ცემენტის, შიფერის, რკინაბეტონის ნაკეთობათა, ტუფის, პემზის, კირის, აგურის, კრამიტისა და სხვათა წარმოება; მსუბუქი მრეწვ-იდან — ბამბეულის, აბრეშუმსახვევი და აბრეშუმსაქსოვი, შალის, ტრიკოტაჟის, ტყავ-ფეხსაცმლის, სამკერვალო და სხვა ფაბრიკა-ქარხნები. 1973 დამზადდა 276,9 მლნ. *მ* ბამბის, 21,3 მლნ *მ* შალის, 79,3 მლნ. *მ* აბრეშუმის ქსოვილი და 35,8 მლნ. წყვილი ტყავის ფეხსაცმელი. კვების მრეწვ-იდან მთავარია ჩაის, ღვინო-კონიაკის, თამბაქოს, კონსერვების, თევზის წარმოება, რ-თა პროდუქცია რ-ნის შიგნითაც საღდება და სსრკ-ის სხვა რ-ნებშიც იგზავნება.

თავისებურია ა. ე. რ-ის სოფ. მეურნეობა. საკავშ. მნიშვნელობა აქვს სუბტროპ. მემცენარეობას (საქ. სსრ ზღვისპირა რ-ნებში), გავრცელებულია ჩაი, ციტრუსები, ტუნგი და ეთერზეთოვანი კულტურები. ჩაის პლანტაციებს უკავია 72,2 ათ. *ჰა*, მნიშვნელოვანია თამბაქოს წარმოება (უმთავრესად აფხ. ასსრ). ბამბის ვრცელი პლანტაციებია აზერბაიჯანში (198 ათ. *ჰა*, 1973). ეკონ. რ-ნის ყველა რესპუბლიკაშია განვითარებული მევენახეობა და მეხილეობა (ვენახების ფართ. 302 ათ. *ჰა*, ბაღების, ციტრუსების ჩათვლით — 375 ათ. *ჰა*, 1973). მარცვლეული კულტურები შედარებით ნაკლებად მოჰყავთ, რაც სათესი მიწების სიმცირით აიხსნება. ნათეს ფართობში მარცვლეულ კულტურებს უკავია (*ჰა*, 1973) 1,2 მლნ., კარტოფილს — 62 ათ., ბოსტნეულს 83 ათ. ეკონ. რ-ნის აღმ. ნაწილში სარწყავი მიწათმოქმედებაა, 1,7 მლნ. *ჰა* მიწა სარწყავია. მისდევენ მეცხოველეობას. 1974 წ. 1 იანვრისათვის იყო (მლნ. სული): მსხვ. რქ. საქონელი 3,8, ცხვარი და თხა 9,5, ღორი 9,8. აშენებენ ფრინველს, განვითარებულია მეაბრეშუმეობა.

**ტრანსპორტი.** ა. ე. რ-ის მთავარი სარკინიგზო ხაზებია: ბაქო—თბილისი—ბათუმი, რ-საც უკავშირდება ცხაკაია—სოხუმი—ტუაფსეს, თბილისი—ლენინაკანის, ჯულფა—ბაქოს, ბაქო—მახაჩყალის რკინიგზა. მათგან გამოიყოფა განშტოებები: ქუთაისი—ტყიბულის, ზესტაფონ—ჭიათურის, ოსმანლი-ასტარის, ღაფან—იჯევანის, ჰრაზდან—სევანის და სხვ. ა. ე. რ-ში გაყვანილია საავტ. გზები ყველა მიმართულებით. დიდი ეკონ. მნიშვნელობა აქვს საზღვაო ტრანსპორტს. ა. ე. რ-ის მთავარი ნავსადგურებია ბაქო, ბათუმი, ფოთი. ნავთობისა და აირის გადასაზიდად გაყვანილია მილსადენები, მ. შ. ბაქო-ბათუმის მილსადენი. ა. ე. რ იდან სსრ კავშირის სხვა რ-ნებში გააქვთ ნავთობი და ნავთობპროდუქტები, მანგანუმის მადანი, ფეროშენადნობები, სპილენძი, ალუმინი, ფოლადის მილები, ქიმიკატები, ავტომანქანები, ჩარხები, ელექტრომავლები, ელექტროტექ. ნაწარმი, ხელსაწყოები, ჩაი, ციტრუსები, თამბაქო, ღვინო, კონსერვები, თევზი, ქსოვილები, ფეხსაცმელი, ტრიკოტაჟი და სხვ. შეაქვთ ქვანახშირი, შავი და ფერადი ლითონების ნაგლინი, ქიმიკატები, ავტომანქანები, ჩარხები, სას.-სამ. მანქანები და სხვ. მოწყობილობა, მსუბუქი და კვების მრეწვ. ნაწარმი, მარცვლეული, ხე-ტყე, ქაღალდი და ა. შ.

ა. ე. რ. სსრ კავშირის ერთ-ერთი უდიდესი საკურორტო მხარეა. საკავშირო მნიშვნელობის კურორტებია: გაგრა, ბიჭვინთა, სოხუმი, ბათუმი, წყალტუბო, ბორჯომი, ჯერმუქი, ახალი ათონი და სხვ.

*ლიტ.*: მიქელაძე ი., საბჭოთა საქართველოს ეკონომიური კავშირი და თანამშრომლობა სომხეთისა და აზერბაიჯანის საბჭოთა რესპუბლიკებთან, «თსუ შრომები», 1957, ტ. 66; ხოშტარია თ., მრეწველობის განვითარების საკითხები ამიერკავკასიის ეკონომიკურ რაიონში, თბ., 1966; Географические проблемы развития крупных экономических районов СССР, М., 1964; География хозяйства республик Закавказья, М., 1966; Минц А. А., Республики Закавказья, М , 1969

**ამიერკავკასიის ვეტერინარული საზოგადოება,** დაარსდა 1907 თბილისში შ. დედაბრიშვილის (შიო არაგვისპირელი), ი. ჟიტოვსკის, ა. ტიმოფეევისა და სხვ. ინიციატივით. საზ-ბამ 1917-მდე იარსება და საგრძნობლად შეუწყო ხელი საქართველოში, სომხეთსა და აზერბაიჯანში ვეტერინარიის განვითარებას. არსებობის პირველ წლებში მან გამოაქვეყნა ნაშრომთა 3 კრებ. (1907—1910 წწ. — მუშაობის ანგარიში); 1912—17 რუს. ენაზე სცემდა ყოველთვიურ ჟურნალ „ზაკავკაზსკი ვეტერინარნი ვესტნიკს". ა. ვ. ს-ის თავმჯდომარეები — ... რედ სხვადასხვა დროს იყვნენ ი. ჟიტოვსკი, ე. ჯუნკოვსკი, ა. სინიავსკი და სხვ.

*ქ. კაპანაძე.*

**ამიერკავკასიის კომისარიატი,** კონტრრევ. ბურჟ.-ნაციონალისტური მთავრობა (შეიქმნა თბილისში 1917 წ. 15(28) ნოემბ.). დიდი ოქტ. სოციალ. რევ. გამარჯვების შემდეგ ამიერკავკ. შეძლებულმა კლასებმა და მათი ინტერესების დამცველმა პარტიებმა (სოციალისტ-ფედერალისტები, დაშნაკები, მუსავატელები, მენშევიკები, კადეტები, ეროვნულ-დემოკრატები) გადაწყვიტეს ამიერკავკასია საბჭ.. რუსეთისაგან მოეწყვიტათ და დამოუკიდებელი სამხარეო ხელისუფლება შეექმნათ. ამ გადაწყვეტილებას მხარს უჭერდნენ აშშ-ის, ინგლ. და საფრ. მმართველი წრეები. 1917 წ. 11 ნოემბ. თბილისში შეიკრიბა პოლიტ. პარტიების წარმომადგენელთა თათბირი, რ-შიც ანტანტის წარმომადგენლებიც მონაწილეობდნენ. თათბირზე მიიწვიეს რსდმპ (ბ) ამიერკავკ. სამხარეო კომიტეტის წარმომადგენლებიც, მაგრამ თათბირის კონტრრევ. შემადგენლობის გამო ბოლშევიკებმა მას თავიდანვე ბოიკოტი გამოუცხადეს.

თათბირის გადაწყვეტილებით შეიქმნა უმაღლესი სამხარეო ორგანო—ამიერკავკასიის კომისარიატი მენშევიკ ე. *გეგეჭკორის* თავმჯდომარეობით. ა. კ-მა მჭიდრო კავშირი დაამყარა ყუბანის რადასთან, დაღესტნისა და თერგის კონტრრევოლუციის მეთაურებთან. საბჭოთა ხელისუფლების წინააღმდეგ ბრძოლაში იგი მათ იარაღით ეხმარებოდა. ა. კ-ის ბრძანებით მენშევიკურმა სამხ. ნაწილებმა დაარბიეს ბოლშევიკური გაზეთები, ხელთ იგდეს არსენალი. კომისარიატის საქმიანობაში აქტიურად ერეოდნენ აშშ-ისა და ინგლ.-საფრ. წარმომადგენლები, რ-თა მიზანი იყო სამხრეთის კონტრრევ. ძალების გაერთიანება და რუსეთში საბჭ. ხელისუფლების ლიკვიდაცია. აგრარული რევ. მომძლავრების ვითარებაში ა. კ. იძულებული გახდა გამოეცა „დეკრეტი მიწის შესახებ", მაგრამ ეს კანონი მემამულური საკუთრების დაცვას უფრო ემსახურებოდა და სრულებით ვერ აგვარებდა ამიერკავკასიაში გამწვავებულ აგრარულ საკითხს.

1918 იანვ., იმპერიალ. სახელმწიფოთა წაქეზებით და ა. კ-ის ბრძანებით ნაციონალისტთა შეიარაღებული ბანდები სადგ. შამქორთან (განჯის მახლობლად) და სადგ. ხაჩმაზთან (ბაქოს მახლობლად) თავს დაესხნენ კავკ. ფრონტიდან შინ მიმავალ ჯარის ნაწილებს და მოინდომეს მათი განიარაღება, რასაც სასტიკი ხოცვა-ჟლეტა მოჰყვა. დაიხოცა და დაიჭრა ათასობით უდანაშაულო ჯარისკაცი.

ა. კ. შექმნის დღიდანვე უავტორიტეტო, უუნარო ორგანო აღმოჩნდა. ავტორიტეტული ხელისუფლების შექმნის მიზნით ამიერკავკასიის კონტრრევოლუციონერებმა სეიმის მოწვევა გადაწყვიტეს. *ამიერკავკასიის სეიმის* 1918 წ. 15 თებ. გადაწყვეტილებით ამიერკავკ. კომისარიატმა რწმუნებანი მთავრობას გადასცა (იხ. „*ამიერკავკასიის დამოუკიდებელი ფედერაციული რესპუბლიკა*").

*ლიტ.*: ამიერკავკასიის კომუნისტური ორგანიზაციების ისტორიის ნარკვევები, ნაწ. 1, თბ., 1971, სურგულაძე ა., ბრძოლა სოციალისტური რევოლუციის გამარჯვებისათვის ამიერკავკასიაში (1917—1918), თბ., 1957.

*ა. სურგულაძე.*

**ამიერკავკასიის კომუნისტური ორგანიზაციების I კონფერენცია** (ამიერკავკასიის სამხარეო პარტიული თათბირი), ჩატარდა თბილისში 1921 წ. 7 დეკ. მონაწილეობდნენ რკპ(ბ) ცკ-ის კავბიუროს წევრები, ამიერკავკ. რესპუბლიკების პარტ., კომკავშ. და პროფკავშ. ორგანიზაციების წარმომადგენლები. დღის წესრიგი: ამიერკავკ. ფედერაციის შექმნის კამპანიის მიმდინარეობის შესახებ საქართველოში, სომხეთსა და აზერბაიჯანში (ს. ორჯონიკიძე); ამიერკავკ. რესპუბლიკების სამოკავშირო ხელშეკრულების პროექტის შესახებ (შ. ელიავა); ფინანსური პოლიტიკის შესახებ ამიერკავკასიაში (ს. იზმაილოვი); პარტიის წმენდის შესახებ (მავრინი).

კონფერენციამ საჭიროდ მიიჩნია გაეძლიერებინათ მუშაობა ფედერაციის შექმნის იდეის პრაქტიკულად განხორციელებისათვის, დაეჩქარებინათ საბჭოების არჩევნები, მოიწონა ამიერკავკ. რესპუბლიკების სამოკავშირო ხელშეკრულების პროექტი.

*პუბლ.*: «Правда Грузии», 1921 9—10 дек., № 233—234.

*ლ. თოიძე.*

**ამიერკავკასიის კომუნისტური ორგანიზაციების II კონფერენცია,** მიმდინარეობდა 1922 წ. 11—12 ნოემბ. თბილისში. ესწრებოდა 95 დელეგატი გადამწყვეტი და 18 სათათბირო ხმით. დღის წესრიგი: რკპ (ბ) ამიერკავკ. სამხარეო კომიტეტის ანგარიში (მ. ორახელაშვილი), მოხსენებები: სსრ კავშირის შექმნისა (ს. ორჯონიკიძე) და წითელი არმიის (ვ. ეგოროვი) შესახებ; მიმდინარე საკითხები.

კონფერენციამ მოიწონა სამხარეო კომიტეტის პოლიტ. და ორგანიზაციული ხაზი, რ-იც მიმართული იყო ამიერკავკ. ფედერ. შენარჩუნებისა და განმტკიცებისაკენ, გააკიცხა ნაციონალ-უკლონისტები, რ-ებიც ამიერკავკ. ფედერაციის წინააღმდეგ გა-



ამიერკავკასია
პოლიტიკურ-ადმინისტრაციული რუკა
1:3 500 000
კრასნოდარის მხარე
სტავროპოლის მხარე
დაღესტნის ასსრ
აზერბაიჯანის სსრ
თურქეთი
ირანი
შავი ზღვა
თბილისი
ბათუმი
სოხუმი
ქუთაისი
ერევანი
ბაქო
მახაჭყალა
დერბენტი
ნახიჭევანი
ყარსი
არზრუმი
ორჯონიკიძე
გროზნო
ნალჩიკი
ცხინვალი
სტეფანაკერტი

მოდიოდნენ, დაადასტურა, რომ ამიერკავკ. სამხარეო კომიტეტი წარმოადგენდა მხარის ყველა პარტ. ორგანიზაციის ხელმძღვანელ ცენტრს, რკპ(ბ) სრულუფლებიან ორგანოს ამიერკავკასიაში და რომ მისი დადგენილებები და დირექტივები სავალდებულო იყო ყველა პარტ. ორგანიზაციისათვის.

კონფერენციამ მხარი დაუჭირა სსრ კავშირის შექმნას და მოიწონა რკპ(ბ) ცკ პლენუმის გადაწყვეტილება იმის შესახებ, რომ საქართვ., აზერბ. და სომხ. რესპუბლიკები ამიერკავკ. ფედერ. მეშვეობით გაერთიანებულიყვნენ სსრ კავშირში.

დელეგატებმა იმსჯელეს აგრეთვე წითელი არმიისა და ფლოტის შემდგომი განმტკიცების საკითხზე, დასახეს სამხ. ნაწილებში პოლიტაღმზრდელობითი და კულტ. მუშაობის გაუმჯობესების კონკრ. ღონისძიებები. კონფერენციამ მიიღო გადაწყვეტილება ამიერკავკ. საბჭოების ყრილობის მოწვევის შესახებ.

*პუბლ* : Вторая партийная конференция коммунистических организаций Закавказья. Стеногр. отчет, Тфл., 1922.

*ლიტ* : ამიერკავკასიის კომუნისტური ორგანიზაციების ისტორიის ნარკვევები, ნაწ. 2, თბ., 1972. *ვ. რატიანი.*

**ამიერკავკასიის კომუნისტური ორგანიზაციების I ყრილობა,** მიმდინარეობდა 1922 წ. 18—22 თებ. თბილისში. ესწრებოდა 252 დელეგატი გადამწყვეტი და 117 — სათათბირო ხმით (წარმოადგენდნენ პარტიის 42 ათასზე მეტ წევრსა და კანდიდატს). დღის წესრიგი: რკპ(ბ) ცკ კავკასიის ბიუროს (კავბიუროს) პოლიტ. და ორგანიზაციული ანგარიშები (ს. ორჯონიკიძე, ა. ნაზარეტიანი); მოხსენებები: ამიერკავკ ფედერაციის (შ. ელიავა), წითელი არმიის (შ. ელიავა), ტრანსპორტის (პ. ახმეტელოვი და დ. პოლუიანი), პარტ. მშენებლობის (ა. მიასნიკოვი), საგარეო ვაჭრობისა და ნავთის მრეწველობის (რაბინოვიჩი) შესახებ, სამხარეო პარტორგანოების არჩევნები.

რკპ(ბ) ცკ კავბიუროს პოლიტ. ანგარიშით გამოვიდა ს. ორჯონიკიძე, ამიერკავკ. საგარეო და საშინაო მდგომარეობის დახასიათების შემდეგ მან დაასაბუთა ამიერკავკ. რესპუბლიკების ფედერ. გაერთიანების აუცილებლობა. ყრილობამ სწორად ცნო კავბიუროს საერთო-პოლიტ. ხაზი და ორგანიზაციული მუშაობა; დაავალა სამხარეო კომიტეტს შეექმნა საერთო პოლიტ. ცენტრი, ურომლისოდაც შეუძლებელი იყო მხარის ეკონ. აღორძინება; ერთხმად დაამტკიცა რკპ(ბ) ცკ კავბიუროს პლენუმის მიერ შემუშავებული საქართვ., აზერბ. და სომხ. სამოკავშირეო ხელშეკრულების პროექტი და აგრეთვე დებულება უმაღლესი ეკონ. საბჭოს შესახებ. ყრილობამ დაავალა მხარის ხელმძღვანელ პარტ. ცენტრს განსაკუთრებული ყურადღებით მოჰკიდებოდა ეროვნ. სამხ. ნაწილების შექმნის საქმეს.

ყრილობამ იმსჯელა აგრეთვე საგარეო ვაჭრობის განვითარებისა და ტრანსპ. მუშაობის გაუმჯობესების საკითხებზე; მიიღო გადაწყვეტილება ბუნებრივ სიმდიდრეთა ათვისების, ერთიანი მტკიცე ფულადი სისტემისა და საგადასახადო პოლიტიკის შემოღების შესახებ.

საგანგებოდ იქნა განხილული პარტიაში ნაციონალისტური გადახრების საკითხი. ყრილობამ აღნიშნა, რომ ქართვ. ნაციონალ-უკლონისტები (ბ. მდივანი, მ. ოკუჯავა, კ. ცინცაძე, ლ. დუმბაძე და სხვ.) აზვიადებდნენ ეროვნ. მომენტის მნიშვნელობას და ფედერ. შექმნის წინააღმდეგ გამოდიოდნენ. ყრილობამ დაავალა სამხარეო კომიტეტს მტკიცედ ებრძოლა ნაციონალისტურ გადახრათა წინააღმდეგ. ყრილობამ აირჩია რკპ(ბ) ამიერკავკ. სამხარეო კომიტეტი (ს. იაკუბოვი, ს. კიროვი, ს. ლუკაშინი, პ. (ბუდუ) მდივანი, ა. მიასნიკოვი, ნ. ნარიმანოვი, მ. ორახელაშვილი, ს. ორჯონიკიძე, მ. პლეშჩაკოვი); სამხარეო კომიტეტის წევრობის კანდიდატები (მ. ლისოვსკი, ფ. მახარაძე, ლ. მირზოიანი, მ. ოკუჯავა, ა. ყარაევი), აგრეთვე საკონტროლო და სარევიზიო კომისიები და რკპ(ბ) XI ყრილობის დელეგატები (24 — გადამწყვეტი და 16 — სათათბირო ხმით).

ა. კ. ო. I ყ-მ დიდი როლი შეასრულა მხარის პარტორგანიზაციების იდეური და ორგანიზაციული დარაზმვის საქმეში, განსაზღვრა ამიერკავკ. კომუნისტური ორგანიზაციების ძირითადი პოლიტ. და ეკონ. ამოცანები.

*პუბლ.*: Первый Закавказский съезд коммунистических организаций. Стеногр. отчет, Тфл., 1922.

*ლიტ.*: ამიერკავკასიის კომუნისტური ორგანიზაციების ისტორიის ნარკვევები ნაწ. 2, თბ., 1972. *გ. ნარსია.*

**ამიერკავკასიის კომუნისტური ორგანიზაციების II ყრილობა,** მიმდინარეობდა 1923 წ. 19—23 მარტს თბილისში. ესწრებოდა 243 დელეგატი გადამწყვეტი და 34 — სათათბირო ხმით (წარმოადგენდნენ პარტიის 29789 წევრს და კანდიდატს). დღის წესრიგი: პარტიის ამიერკავკ. სამხარეო კომიტეტის პოლიტ. და ორგანიზაციული ანგარიშები (ს. ორჯონიკიძე, ა. მიასნიკოვი); საკონტრ. კომისიის ანგარიში (ს. ხანოიანი); სარევიზიო კომისიის და რუსეთის ახალგაზრდათა კომკავშირის ამიერკავკ. სამხარეო კომიტეტის ანგარიშები (ნ. ჩაპლინი); ფინანსური რეფორმისა და საგადასახადო პოლიტიკის შედეგები (ა. თუმანოვი); ეროვნ. მომენტი პარტ. და საბჭ. მშენებლობაში (შ. ელიავა); სამეურნეო მშენებლობის (ა. მიასნიკოვი), საორგანიზაციო (მ. მირზოიანი, ი. ვრაჩოვი) და მიმდინარე საკითხები; არჩევნები.

ამიერკავკ. რესპუბლიკების სახელმწ. და სამეურნეო მშენებლობის პირველი შედეგები შეაჯამა თავის მოხსენებაში ს. ორჯონიკიძემ. ყრილობამ მოიწონა სამხარეო კომიტეტის საქმიანობა, მიმართული ამიერკავკ. რესპუბლიკების ეკონ. და პოლიტ. კავშირის გაძლიერებისაკენ და ამიერკავკ. კომუნისტებს პირველი რიგის ამოცანად დაუსახა ბრძოლა ასფსრ შემდგომი განმტკიცებისათვის; მოიწონა აგრეთვე სამხარეო კომიტეტის ორგანიზაციული მუშაობა; აუცილებლად მიიჩნია პარტიის სოც. შემადგენლობის გაუმჯობესება; დაგმო ნაციონალ-უკლონისტები, რ-ებიც ამიერკავკ. რესპ. ფედერაციის შექმნის წინააღმდეგ გამოდიოდნენ. პარტ. მშენებლობის საკითხზე მიღებულ რეზოლუციაში ყრილობამ ხაზგასმით აღნიშნა კომუნისტების მიერ მარქსისტულ-ლენინური თეორიის დაუფლების აუცილებლობა, დასახა პარტ. ორგანიზაციების ამოცანები, მიიღო გადაწყვეტილებები ქალთა და ახალგაზრდებს შორის მუშაობის საკითხებზე და სხვ.

დელეგატებმა განიხილეს სამეურნეო მშენებლობის, საფინანსო და საგადასახადო პოლიტიკის მოწესრიგების საკითხებიც და დასახეს ერთიანი საგადასახადო სისტემის შემოღების ღონისძიებანი. ყრილობამ აირჩია რკპ(ბ) ამიერკავკ. სამხარეო კომიტეტი (23 წევრი და 9 კანდიდატი), საკონტრ. და სარევიზიო კომისიები და რკპ(ბ) XII ყრილობის დელეგატები (23— გადამწყვეტი და 13—სათათბირო ხმით).

*პუბლ.*: Второй съезд коммунистических организаций Закавказья. Стеногр. отчет, Тфл., 1923.

*ლიტ.*: ამიერკავკასიის კომუნისტური ორგანიზაციების ისტორიის ნარკვევები, ნაწ. 2, თბ., 1972. *ს. ჩხარტიშვილი.*

**ამიერკავკასიის კომუნისტური ორგანიზაციების III ყრილობა,** ჩატარდა 1924 წ. 13—15 მაისს თბილისში. ესწრებოდა 443 დელეგატი გადამწყვეტი და 56 — სათათბირო ხმით (წარმოადგენდნენ პარტიის 41645 წევრსა და კანდიდატს). დღის წესრიგი: პარტიის ამიერკავკ. სამხარეო კომიტეტის პოლიტ. და ორგანიზაციული ანგარიშები (ს. ორჯონიკიძე, ა. მიასნიკოვი); საკონტროლო კომისიის (ი. სტურუა), სარევიზიო კომისიის (ს. კასიანი), მუშათა და გლეხთა ინსპექციის (მ. ოკუჯავა) ანგარიშები; მოხსენებები სოფლად მუშაობის, საშინაო ვაჭრობისა და კოოპერაციის (შ. ელიავა), კომკავშირლებს შორის მუშაობის (მ. ორახელაშვილი) შესახებ; მიმდინარე საკითხები; არჩევნები.

საანგარიშო მოხსენებებში ღრმად იყო გაანალიზებული და დახასიათებული პარტ. სამეურნეო და კულტ. მშენებლობა, მხარის პოლიტ. და ეკონ. ცხოვრება. აღინიშნა მრეწვ. და სოფ. მეურნ. განვითარების საქმეში მიღწეული სერიოზული წარმატებები, რაც კიდევ ერთხელ ამტკიცებდა, რომ ამიერკავკ. ფედერაცია იყო ამიერკავკ. ხალხების კულტ. და სამეურნეო აყვავების ერთადერთი შესაძლებელი პოლიტ. და სამეურნეო ფორმა.

ყრილობამ აღნიშნა, რომ საანგარიშო პერიოდში ამიერკავკ. კომუნისტები მედგრად იცავდნენ პარტიის ლენინურ გენერალურ ხაზს, აქტიურად იბრძოდნენ ნაციონალ-უკლონისტების, ტროცკისტებისა და ყველა ჯურის ანტილენინურ მიმდინარეობათა წინააღმდეგ; ერთხმად მოიწონა სამხარეო კომიტეტის პოლიტ. და ორგანიზაციული საქმიანობა. მიიღო თეზისები, რ-ებშიც დასახული იყო სახელმწ. და კოოპ. ვაჭრობის განვითარების ამოცანები. იმსჯელა კომკავშირისადმი პარტ, ხელმძღვანელობის გაუმჯობესებისა და სხვა საკითხებზე.

ყრილობამ აირჩია რკპ(ბ) ამიერკავკ. სამხარეო კომიტეტი (32 წევრი და 15 კანდიდატი), საკონტროლო და სარევიზიო კომისიები და რკპ(ბ) XIII ყრილობის დელეგატები (44 — გადამწყვეტი და 15 — სათათბირო ხმით).

*პუბლ.*: III съезд коммунистических организаций Закавказья. Стеногр отчет, Тфл., 1924.

*ლიტ.*: ამიერკავკასიის კომუნისტური ორგანიზაციების ისტორიის ნარკვევები, ნაწ. 2, თბ., 1972. *ს. ჩხარტიშვილი.*

**ამიერკავკასიის კომუნისტური ორგანიზაციების IV ყრილობა,** მიმდინარეობდა 1925 წ. 5—9 დეკ თბილისში. ესწრებოდა 387 დელეგატი გადამწყვეტი და 219 — სათათბირო ხმით (წარმოადგენდნენ პარტიის 30519 წევრსა და 20202 კანდიდატს). დღის წესრიგი: პარტიის ამიერკავკ. სამხარეო კომიტეტის პოლიტ. და ორგანიზაციული ანგარიშები (ს. ორჯონიკიძე, ა. ნაზარეტიანი); სარევიზიო კომისიის (ა. ხაჩიევი), საკონტროლო კომისიისა და მუშგლეხინის (ა.ნაზარეტიანი) ანგარიშები; მოხსენებები მრეწვ. განვითარების მორიგი ამოცანების (ს. ლუკაშინი), სოფლად პარტიის ამოცანების (მ. ორახელაშვილი), პროფკავშირებისა (ს. სემკოვი) და ახალგაზრდებთან მუშაობის (ა. ყარაევი) შესახებ; სამანდატო კომისიის ანგარიში (მ. მურავიოვი); არჩევნები.

ყრილობამ მოიწონა სამხარეო კომიტეტის პოლიტ. კურსი და ორგანიზაციული მუშაობა, აღნიშნა მრეწვ. და სოფ. მეურნეობაში მიღწეული წარმატებები, ერთხმად დაუჭირა მხარი მსხვილი მრეწვ. განვითარების კურსს, როგორც სოციალიზმზე გადასვლის აუცილებელ პირობას; მთავარ ამოცანად დასახა მხარის ინდუსტრიალიზაცია, პირველ რიგში სამთო-მომპოვებელი და ქიმ. მრეწვ. განვითარება და ენერგეტ. ბაზის შექმნა. დიდი ყურადღება დაუთმო სოფ. მეურნ. განვითარების საკითხებს, პარტიის ლოზუნგის — „პირით სოფლისაკენ“ განხორციელების ამოცანებს, დასახა სოფ. მეურნ. სოციალისტურ რელსებ-

ზე თანდათანობით გადაყვანისა და ინტენსიფიკაციის გზები.

ყრილობამ მოუწოდა პარტ. ორგანიზაციებს გაეძლიერებინათ იდეური ბრძოლა პროფკავშირებში წვრილბურჟ. გავლენათა წინააღმდეგ, გადაექციათ პროფკავშირები სახ. მეურნ. მართვის სკოლად. პარტ. ორგანიზაციების ერთ-ერთ უმთავრეს ამოცანად მან მიიჩნია ახალგაზრდობის აღზრდა კომუნისტური სულისკვეთებით; იმსჯელა კომკავშირის რიგების ზრდის და სოც. შემადგენლობის რეგულირების, კომკავშირისადმი პარტიის სწორი ხელმძღვანელობის უზრუნველყოფის საკითხებზე. ყრილობის მუშაობა შეაჯამა ს. კიროვმა რ-მაც აღნიშნა, რომ ამჟამად ფედერ. არსებობის მიზანშეწონილობას არც ერთი პატიოსანი ადამიანი არ აყენებს ეჭვქვეშ. ყრილობამ დასახა ფედერ. განმტკიცების ახალი პროგრამა. აირჩია რკპ(ბ) ამიერკავკ. სამხარეო კომიტეტი (60 წევრი და 23 კანდიდატი), საკონტროლო და სარევიზიო კომისიები და საკ. კპ(ბ) XIV ყრილობის დელეგატები.

*პუბლ.*: IV съезд коммунистических организаций Закавказья. Стеногр. отчет, Тфл., 1926.

*ლიტ.*: ამიერკავკასიის კომუნისტური ორგანიზაციების ისტორიის ნარკვევები, ნაწ. 2, თბ., 1972. *ს. ჩხარტიშვილი.*

**ამიერკავკასიის კომუნისტური ორგანიზაციების V ყრილობა,** მიმდინარეობდა 1927 წ. 21—25 ნოემბ. თბილისში. ესწრებოდა 529 დელეგატი გადამწყვეტი და 350 — სათათბირო ხმით (წარმოადგენდნენ პარტიის 65 ათასზე მეტ წევრსა და კანდიდატს). დღის წესრიგი: პარტიის ამიერკავკ. სამხარეო კომიტეტის პოლიტ. და ორგანიზაციული ანგარიშები (მ. ორახელაშვილი, ა. ნაზარეტიანი); სარევიზიო კომისიის (ა. ხაჩიევი) და საკონტროლო კომისიის (ს. ლუკაშინი, ი. სტურუა) ანგარიშები; მოხსენება სახ. მეურნ. განვითარების ხუთწლიანი გეგმის შესახებ (შ. ელიავა); არჩევნები.

საანგარიშო მოხსენებებში შეჯამდა ამიერკავკ. ინდუსტრიალიზაციის, სოფ. მეურნ. განვითარების და ფედერ. პირობებში ხალხთა მეგობრობის განმტკიცების შედეგები.

ყრილობამ ერთხმად მოიწონა სამხარეო კომიტეტის პოლიტ. და ორგანიზაციული ხაზი, აღნიშნა, რომ ადგილობ. პირობების გამო ინდუსტრიალიზაციის ტემპები ამიერკავკასიაში უფრო მაღალი უნდა ყოფილიყო ვიდრე მთელ საბჭოთა კავშირში, აუცილებლად ცნო მძიმე მრეწვ. პარალელურად დაჩქარებულიყო მსუბუქი და კვების მრეწვ., სას.-სამ. პროდუქტების წარმოებასთან დაკავშირებული სხვა დარგების განვითარება, ფართოდ დანერგილიყო სოფ. მეურნეობაში ტექ. კულტურები. ყრილობამ განსაკუთრებული ყურადღება მიაქცია სოფ. მეურნ. მექანიზაციის დაჩქარების, საბჭ. მეურნეობების მუშაობის გაუმჯობესების, სოფლის კერძო კაპიტალ. ელემენტებზე ეკონ. ზემოქმედების გაძლიერების საკითხებს, დასახა ვაჭრობის, სამომხმარებლო კოოპერაციისა და სხვ დარგების განვითარების გზები; განიხილა სახ. მეურნ. განვითარების I ხუთწლიანი გეგმა.

ყრილობის დელეგატებმა დაგმეს პარტიაში ტროცკისტულ-ზინოვიევური ოპოზიცია და მხარი დაუჭირეს პარტიის ცკ ლენინურ გენ. ხაზს.

ყრილობამ აირჩია ამიერკავკ. სამხარეო კომიტეტი (97 წევრი და 45 კანდიდატი), საკონტროლო და სარევიზიო კომისიები და საკ. კპ(ბ) XV ყრილობის დელეგატები (51 — გადამწყვეტი და 29 — სათათბირო ხმით).

*პუბლ.*: Пятый съезд коммунистических организаций Закавказья. Стенограмма, Тфл., 1928.

*ლიტ.*: ამიერკავკასიის კომუნისტური ორგანიზაციების ისტორიის ნარკვევები, ნაწ. 2, თბ., 1972. *ს. ჩხარტიშვილი.*

**ამიერკავკასიის კომუნისტური ორგანიზაციების VI ყრილობა,** მიმდინარეობდა 1930 წ. 5—12 ივნ. თბილისში. ესწრებოდა 328 დელეგატი გადამწყვეტი ხმით (წარმოადგენდნენ პარტიის 87 ათასზე მეტ წევრსა და კანდიდატს). დღის წესრიგი: მოხსენება საკ. კპ(ბ) ცკ მუშაობის შესახებ (მ. ტომსკი); საკ. კპ(ბ) ცსკ ანგარიში (ი. პეტერსი); ამიერკავკ. სამხარეო კომიტეტის (შ. ელიავა), საკონტროლო კომისიის და მუშგლეხინის (ი. სტურუა, ი. ვარძიელი), სარევიზიო კომისიის (ა. ხაჩიევი) და სამანდატო კომისიის (ს. იაკუბოვი) ანგარიშები; არჩევნები.

ყრილობაზე აღინიშნა, რომ საანგარიშო პერიოდში გიგანტური ტემპებით განვითარდა მრეწველობა, მნიშვნელოვანი წარმატებები იქნა მიღწეული სოციალ. გარდაქმნების გზაზე, ამაღლდა მშრომელთა მატერ. და კულტ. დონე. საგანგებოდ აღინიშნა ნავთობის მრეწვ. განვითარებასა და მძლავრი ჰესების მშენებლობაში მოპოვებული წარმატებები. მარტო 1928/29 სამეურნეო წელს სამრეწვ. პროდუქციის ზრდის ტემპმა ამიერკავკასიაში (54,3%) 2,5-ჯერ გადაამეტა მთელ სსრ კავშირში სამრეწვ. პროდუქციის ზრდის საშ. ტემპს. გაიზარდა მუშათა და ინტელიგენციის ეროვნ. კადრები, მოისპო უმუშევრობა. ყრილობამ აღნიშნა, რომ საწარმოთა ნაწილმა ვერ შეასრულა კაპიტალდაბანდებათა, შრომის მწარმოებლურობის ზრდის, თვითღირებულების შემცირების გეგმები; ამხილა მრეწველობასა და საკოლმ. მშენებლობაში დაშვებული შეცდომები, დასახა მათი გამოსწორების კონკრ. ღონისძიებები.

ყრილობის დელეგატებმა დადებითად შეაფასეს მხარის პარტორგანიზაციების ბრძოლა ტროცკიზმის იდეური და ორგანიზაციული განადგურებისათვის, მიუთითეს, რომ მიმდინარე მომენტში კომუნისტების წინაშე იდგა ამოცანა, შეურიგებლად შებრძოლებოდნენ მემარჯვენე გადახრას. ყრილობამ აღნიშნა ფედერაციის განმტკიცებაში მოპოვებული მიღწევები და მოუწოდა პარტ. ორგანიზაციებს ებრძოლათ დიდმპყრობელური შოვინიზმისა და ადგილ. ნაციონალიზმის ყოველგვარი გამოვლენის წინააღმდეგ. სწორად ცნო სამხარეო კომიტეტის მუშაობის ძირითადი ხაზი, აღნიშნა კომუნისტური ორგანიზაციების ხელმძღვანელობაში დაშვებული ცალკეული შეცდომები და მიუთითა მათი გამოსწორების გზებზე.

ყრილობამ აირჩია საკ კპ(ბ) ამიერკავკ. სამხარეო კომიტეტი (72 წევრი და 19 კანდიდატი), საკონტროლო და სარევიზიო კომისიები.

*პუბლ.*: VI съезд коммунистических организаций Закавказья Стеногр. отчет, Тфл., 1930.

*ლიტ.*: ამიერკავკასიის კომუნისტური ორგანიზაციების ისტორიის ნარკვევები, ნაწ. 2, თბ., 1972. *ფ. ლომაშვილი.*

**ამიერკავკასიის კომუნისტური ორგანიზაციების VII ყრილობა,** მიმდინარეობდა 1934 წ. 15—18 იანვ. თბილისში. ესწრებოდა 446 დელეგატი გადამწყვეტი და 98 — სათათბირო ხმით (წარმოადგენდნენ პარტიის 132235 წევრსა და კანდიდატს). დღის წესრიგი: პარტიის ამიერკავკ. სამხარეო კომიტეტის ანგარიში; საკონტროლო კომისიისა (ა. დოგადოვი) და სარევიზიო კომისიის (ა. ხაჩიევი) ანგარიშები; არჩევნები.

ყრილობამ შეაჯამა პარტ. ორგანიზაციების მუშაობა I ხუთწლედის ბოლოსა და II ხუთწლედის პირველ წელს, აღნიშნა, რომ საანგარიშო პერიოდში ამიერკავკ. ფედერაცია კიდევ უფრო განმტკიცდა ეკონომიკურად და პოლიტიკურად, ჩამორჩენილი აგრ. მხარიდან გადაიქცა ინდუსტრ.-აგრ. რესპუბლიკად.

II ხუთწლედისათვის ყრილობამ დასახა ქვანახშირის, მანგანუმის და მრეწვ. სხვა დარგების, ტრანსპ. განვითარების დიდი ამოცანები; საგანგებო ყურადღება დაუთმო ამიერკავკ. შემდგომი ელექტრიფიკაციის საკითხს, აღნიშნა, რომ მისი ტემპი II ხუთწლედში საერთო-საკავშირო მაჩვენებლებზე მაღალი უნდა ყოფილიყო; დასახა გეზი ამიერკავკ. გადაქცევისათვის მებამბეობის მეორე ბაზად, აგრეთვე სახ. მეურნ. ტექ. კადრების მასობრივი მომზადების, მშრომელთა კულტ. და მატერ. დონის შემდგომი ამაღლების, მათი კომუნისტური აღზრდის ღონისძიებები.

ყრილობამ აირჩია საკ. კპ (ბ) ამიერკავკ. სამხარეო კომიტეტი (124 წევრი და 35 კანდიდატი), საკონტროლო და სარევიზიო კომისიები და საკ. კპ(ბ) XVII ყრილობის დელეგატები (75—გადამწყვეტი და 16 — სათათბირო ხმით).

*პუბლ.*: VII съезд коммунистических организаций Закавказья. Стеногр. отчет, Тфл., 1934.

*ლიტ.*: ამიერკავკასიის კომუნისტური ორგანიზაციების ისტორიის ნარკვევები, ნაწ. 2, თბ., 1972. *ს. ჩხარტიშვილი.*

**ამიერკავკასიის კომუნისტური უნივერსიტეტი** ბაქოს 26 კომისრის სახელობისა, პირველი უმაღლესი პარტ. სკოლა ამიერკავკასიაში. დაარსდა თბილისში ამიერკავკ. სფსრ ცაკისა და სახკომსაბჭოს 1923 წ. 2 თებ. დადგენილებით, საქართვ. პარტ. სკოლისა და წითელარმიელთა უნ-ტის ბაზაზე. უნ-ტში შემსვლელთა დასახმარებლად მოეწყო ერთწლიანი მოსამზადებელი განყბა, რ-იც 1923 ბოლოს დაიხურა.

ა. კ. უ-ში სწავლება ჯერ სამწლიანი იყო, შემდეგ — ოთხწლიანი ქართ., სომხ., აზერბ. და რუს. ენებზე. 1928 გაიხსნა საღამოს განყოფილება. უნ-ტს ჰქონდა ასპირანტურაც; სხვადასხვა დროს აქ მუშაობდა პარტ., პროფკ. და სამეურნეო მუშაკთა გადასამზადებელი კურსები. უნ-ტის საქმიანობაში აქტიურად მონაწილეობდნენ ს. ორჯონიკიძე, მ. ცხაკაია, ა. მიასნიკოვი, მ. ორახელაშვილი, მ. კახიანი, თბილისის უნ-ტის და რესპ. სხვ. უმაღ. სკოლების პროფესორ-მასწავლებლები.

საკ. კპ (ბ) ცკ 1932 წ. 21 სექტ. დადგენილებით უნ-ტი გარდაიქმნა ამიერკავკ. უმაღლეს სას.-სამ. კომუნისტურ სკოლად, რ-ის ამოცანა იყო სოფ. მეურნ. ორგანიზატორების მომზადება. სკოლამ 1936-მდე იარსება. *ნ. მახარაძე.*

**ამიერკავკასიის მარმარა ღრაჭა** (Polyphylla olivieri), მწერი ფირფიტულვაშა ხოჭოების ოჯახისა. ხოჭო შავია, 35 *მმ*-მდე სიგრძისა. წინა ფრთები თეთრი, მარმარა ლაქებით აქვს დაფარული. ბინადრობს ლამოვან ნიადაგებში, დებს 40-მდე კვერცხს. მატლი ყვითელია, რკალივით მოხრილი, 8 *სმ* სიგრძისა, ნიადაგში რამდენჯერმე იზამთრებს, რადგან ერთი თაობის გამოზრდას 3—5 წელი სჭირდება. მატლი იკვებება მცენარის ფესვებით და განსაკუთრებით საშიშია ახალგაზრდა ვენახში, ვაზისა და ხეხილის სანერგეებში. ა. მ. ღ. გავრცელებულია ამიერკავკასიაში, ირანში, მცირე აზიაში. ბრძოლის ღონისძიებანი: ნიადაგის დამუშავებისას ზედაპირზე ამოყრილი მატლისა და ჭუპრის მოსპობა, სანერგეებში, არამსხმოიარე და მსხმოიარე ბაღ-ვენახებში ჰექსაქლორანის შეტანა.



ამიერკავკასიის მარმარა ღრაჭა: 1. დედალ-მამალი ხოჭო; 2. მატლი მცენარეზე.

**ამიერკავკასიის მეტალურგიული კომბინატი,** იხ. *რუსთავის მეტალურგიული ქარხანა.*

**„ამიერკავკასიის მშრომელი ქალი“,** ორთვიური პოპულარული დასურათებული ჟურნ., რკპ (ბ) ამიერკავკ. სამხარეო კომიტეტის ქალთა განყ-ბის ორგანო. გამოდიოდა 1922 ოქტ-იდან 1923 მაისამდე თბილისში ქართ., რუს., სომხ. და აზერბ. ენებზე. გამოვიდა სულ სამი ნომერი.

ჟურნალში გამუქებულია სოც.-ეკონ. და პოლიტ. საკითხები, ქალის როლი ახალი ცხოვრების მშენებლობის საქმეში და სხვ.; დაბეჭდილია წერილები, ნარკვევები, ლექსები და მოთხრობები.

**ამიერკავკასიის პურის ბზუალა** (Zabrus tenebrioides elongatus), მარცვლეულის მავნებელი მწერი ბზუალასებრთა ოჯახისა. ხოჭო შავია, 14—16 *მმ* სიგრძის, მატლი — ცილინდრული ფორმის, 20—25 *მმ*. ა. პ. ბ-ს ახასიათებს ერთწლიანი გენერაცია, იზამთრებს ნიადაგში. გავრცელებულია უკრაინაში, ჩრდ. კავკასიაში, ამიერკავკასიაში. ჩვენში გვხვდება აღმ. საქართველოში. აზიანებს თავთავიან კულტურებს, იშვიათად — სიმინდსა და შვრიას. მატლი მცენარის ფოთლებით იკვებება, ხოჭო — ჭყინტი მარცვლით. ბ რ ძ ო ლ ი ს  ღ ო ნ ი ს ძ ი ე ბ ა ნ ი: მავნებლის გავრცელების ადგილას ჰექსაქლორანის ფხვნილის მოფრქვევა ან ქლოროფოსის შესხურება, აგროტექ. და ორგანიზაციულ-სამეურნეო ღონისძიებების ჩატარება.



ამიერკავკასიის პურის ბზუალა: 1. ხოჭო; 2. მატლი; 3. ვერტიკალურ სოროში მყოფი მატლით დაზიანებული მცენარეები.

**ამიერკავკასიის რკინიგზა,** გადის საქართვ. სსრ და სომხ. სსრ ტერიტორიაზე (1967-მდე *აზერბაიჯანის რკინიგზასაც* აერთიანებდა). სამმართველო ქ. თბილისშია. მშენებლობა დაიწყო 1865 ფოთი—თბილისის ხაზის გაყვანით. გზის პირველი უბანი (ფოთი—ზესტაფონი) საექსპლუატაციოდ გადაეცა 1871, მეორე — ზესტაფონი—თბილისი — 1872. ხაზის გაყვანამ ამიერკავკ. ცენტრი დაუკავშირა შავი ზღვის ნავსადგურს და ხელი შეუწყო გზის ახლომდებარე რ-ნების ეკონ. განვითარებას. 1883 გაიხსნა თბილისი—ბაქოს და სამტრედია—ბათუმის უბნები, რაც ბაქოს ნავთობის მრეწვ. განვითარებამ და მასზე მოთხოვნილების ზრდამ გამოიწვია. 1899—1908 გაიყვანეს ხაზი თბილისი—ალექსანდროპოლი (ლენინაკანი) — ერევანი—ჯულფა, 1915 კი — კახეთის ხაზი. 1886 დაიწყო და 1890 დამთავრდა წიფის დიდი გვირაბის მშენებლობა სურამის უღელტეხილზე (მანამდე რკინიგზის ხაზი ხაშურში დაბა სურამიდან შედიოდა). 1915 ა. რ-ის ხაზების საექსპლუატაციო სიგრძე საქართველოში შეადგენდა 878 *კმ*, სომხეთში — 432 *კმ*. საბჭოთა ხელისუფლების დამყარების შემდეგ გაიყვანეს ადლერ—სოხუმ—ცხაკაიას ხაზი, რითაც შეიქმნა ახალი გასასვლელი ჩრდილო კავკასიისაკენ. ამჟამად ა. რ-ის საზღვრებია: სადგ. ვესიოლოე ჩრდ. კავკასიის მხრიდან, ბოიუქ-ქასიქი აზერბ. მხრიდან ბათუმ—ბაქოს ხაზზე და სადგ. ნორაშენი ერევან—ჯულფა—ბაქოს ხაზზე. ლენინაკან—ყარსის ხაზით ა. რ-ს თურქეთის რკინიგზა უკავშირდება, ხოლო ჯულფა—თავრიზის ხაზით — ირანის რკინიგზა. ა. რ-ის საექსპლუატაციო სიგრძე 1980 *კმ*. 1967-იდან ა. რ. საქართველოში მთლიანად ელექტრიფიცირებულია. აღსანიშნავია, რომ სსრ კავშირში მაგისტრ. რკინიგზების ელექტრიფიკაცია პირველად საქართველოში დაიწყო 1932 ხაშურ — ზესტაფონის რთულ უბანზე. ა. რ-ით ძირითადად გადააქვთ მანგანუმი, ქვანახშირი, ნავთობი, ლითონი, სასუქი, საშენი მასალა, სოფ. მეურნ. პროდუქტები. ა. რ-ით 1973 გაიგზავნა 29,8 მლნ. *ტ*. ტვირთი, მიღებულ იქნა 43,9 მლნ. *ტ*. გადაიყვანეს 25 მლნ-ზე მეტი მგზავრი. ა. რ. ერთერთი მოწინავეა სსრკ-ში. 1973 იანვ. ა. რ. დააჯილდოეს ოქტომბრის რევოლუციის ორდენით.

*ლიტ.*: Гулишамбаров С., Обзор фабрик и заводов Тифлисской губернии, Тфл., 1888; Никольский И. В., География транспорта СССР, М., 1960.

**ამიერკავკასიის რკინიგზის თბილისის მთავარი სახელოსნოები,** ერთერთი უძველესი და უდიდესი სამრეწვ. საწარმო XIX ს. საქართველოსა და ამიერკავკასიაში. დაარსდა 1883. აქ XIX ს. დასასრულს 3 ათასამდე მუშა იყო. საწარმო შემდეგ თბილისის ორთქლმავალ-ვაგონშემკეთებელ ქ-ნად გადაკეთდა, რ-ის ბაზაზე 1969 შეიქმნა *თბილისის ელექტროვაგონშემკეთებელი ქარხანა* ი. სტალინის სახელობისა.

**ამიერკავკასიის საბჭოების I ყრილობა,** მიმდინარეობდა ბაქოში 1922 წ. 10—13 დეკ. დაესწრო 582 დელეგატი, მათ შორის — 503 კომუნისტი, 2 სოციალისტ-ფედერალისტი, 77 უპარტიო. ეროვნებით — 175 აზერბაიჯანელი, 160 ქართველი, 131 სომეხი, 83 რუსი, 12 ებრაელი და სხვ.

დღის წესრიგი: ამიერკავკ. საბჭ. სოციალ. რესპ. საკავშირო საბჭოს ანგარიში (ნ. ნარიმანოვი); მოხსენებები: საბჭ. რესპუბლიკების საშინაო და საგარეო მდგომარეობის (ს. კიროვი), სსრ კავშირის შექმნის (ს. ორჯონიკიძე), წითელი არმიისა და ფლოტის (კ. ეგოროვი), მებამბეობის განვითარების (დ. ბუნიათ-ზადე და ა. ერზინკიანი), ნავთობის მრეწვ. აღდგენის (ა. სერებროვსკი); საირიგაციო სამუშაოთა მიმდინარეობის (ს. ბოგდატიევი), ასფსრ კონსტიტუციის (შ. ელიავა) შესახებ; ამიერკავკასიის ცაკის არჩევნები; სსრ კავშირის საბჭოების I ყრილობის დელეგატთა არჩევნები.

ამიერკავკასიის საბჭ. სოციალ. რესპ. საკავშირო საბჭოს ანგარიშში მომხსენებელმა დაახასიათა საბჭოს ღონისძიებები ამიერკავკ. რესპუბლიკების პოლიტ. და ეკონ. ძლიერების განსამტკიცებლად. ყრილობამ მოიწონა საბჭოს საქმიანობა საანგარიშო პერიოდში. ა. ს. I ყ-მ დაასაბუთა სსრ კავშირის შექმნის ისტ. აუცილებლობა, მიზანშეწონილად მიიჩნია აზერბ. სსრ, საქ. სსრ და სომხ. სსრ გაერთიანება სსრ კავშირში ამიერკავკ. ფედერაციის მეშვეობით. ყრილობის დადგენილებით ამიერკავკ. საბჭ. სოციალ. რესპ. ფედერ. კავშირი გარდაიქმნა ამიერკავკ. საბჭოთა ფედერ. სოციალ. რესპუბლიკად (ასფსრ). წითელი არმიისა და ფლოტის შესახებ მიღებულ რეზოლუციაში ყრილობამ დასახა ამიერკავკ. შეიარაღებული ძალების საბრძოლო და პოლიტ. განმტკიცების ღონისძიებანი. სერიოზული ყურადღება დაეთმო სამეურნეო საკითხებსაც: მებამბეობის განვითარებას, ნავთობის მრეწვ. აღდგენას, საირიგაციო სამუშაოთა მიმდინარეობას. 13 დეკ. ყრილობამ დაამტკიცა ასფსრ კონსტიტუცია. ამიერკავკ. ფედერ. ცენტრ. სახელმწ. დაწესებულებათა რეზიდენციად არჩეულ იქნა თბილისი. ყრილობამ აირჩია ასფსრ ცაკი (150 წევრი და 50 კანდიდატი) და სსრ კავშირის საბჭოების I ყრილობის დელეგატები.

*პუბლ.*: Первый Закавказский съезд Советов. Стеногр. отчет, Тфл., 1923.

*ლ. თოიძე.*

**ამიერკავკასიის საბჭოების II ყრილობა,** მიმდინარეობდა თბილისში 1924 წ. 4—7 იანვ. დაესწრო 574 დელეგატი, მათ შორის — 549 კომუნისტი, 25 უპარტიო. ეროვნებით — 167 ქართველი, 151 აზერბაიჯანელი, 148 სომეხი, 66 რუსი და 42 სხვა ეროვნების წარმომადგენელი.

დღის წესრიგი: ასფსრ მთავრობის ანგარიში (მ. ორახელაშვილი); მოხსენებები სსრ კავშირის კონსტიტუციის რატიფიკაციის (მ. ცხაკაია), ამიერკავკ. სამეურნეო მდგომარეობის (ა. მიასნიკოვი), საფინანსო მეურნეობის (მ. ჰუსეინოვი), საგზაო მშენებლობის (შ. ელიავა) და წითელი არმიის (კ. ეგოროვი) შესახებ; ამიერკავკასიის ცაკის არჩევნები; სსრ კავშირის საბჭოების II ყრილობის დელეგატთა არჩევნები.

ყრილობამ შეაჯამა მიღწევები ამიერკავკ. სახ. მეურნ. აღდგენა-განვითარებასა და მშრომელთა მატერ. კეთილდღეობის გაუმჯობესებაში, მოიწონა მთავრობის საქმიანობა საანგარიშო პერიოდში; ყრილობაზე რატიფიცირებულ იქნა სსრკ კონსტიტუცია, ასფსრ სახელმწ. დაწესებულებებს დაევალათ ეხელმძღვანელათ მისი დებულებებით. წითელი არმიის შესახებ მიღებულ დადგენილებაში აღინიშნა ამიერკავკ. შეიარაღებული ძალების საბრძოლო და პოლიტ. მომზადების დონის განუხრელი ზრდა. ყრილობაზე დიდი ყურადღება დაეთმო სამეურნეო საკითხების განხილვასაც. აღინიშნა ამიერკავკ. ეკონ. მდგომარეობის გაუმჯობესება. ამასთან ყრილობამ მიუთითა სახ. მეურნ. აღდგენა-განვითარების შემაფერხებელ ნაკლოვანებებზე და დასახა მათი აღმოფხვრის გზები, გააუქმა ამიერკავკ. სასურსათო საქმეთა სახ. კომისარიატი. ყრილობამ აირჩია ასფსრ ცაკი (173 წევრი და 83 კანდიდატი) და სსრ კავშირის საბჭოების II ყრილობის დელეგატები.

*პუბლ.*: Второй Закавказский съезд Советов. Стеногр. отчет, Тфл., 1924.

*ლ. თოიძე.*

**ამიერკავკასიის საბჭოების III ყრილობა,** მიმდინარეობდა თბილისში 1925 წ. 10—14 აპრ. დაესწრო 583 დელეგატი, მათ შორის — 485 კომუნისტი და 98 უპარტიო. ეროვნებით — 189 ქართველი, 145 აზერბაიჯანელი, 144 სომეხი, 60 რუსი და 45 სხვა ეროვნების წარმომადგენელი.

დღის წესრიგი: ასფსრ-ის მთავრობის ანგარიში (მ. ორახელაშვილი); მოხსენებები 1925 სას.-სამ. გადასახადის (მ. ჰუსეინოვი), ამიერკავკასიის სას.-სამ. ბანკისა და სას.-სამ. კრედიტის სისტემის (ა. ჩხენკელი), წითელი არმიის (მ. ფრუნზე და ა. კორკი) შესახებ; ასფსრ-ის კონსტიტუციის დამტკიცება (ა. შავერდოვი), ასფსრ ცაკის არჩევნები, სსრ კავშირის საბჭოების III ყრილობის დელეგატთა არჩევნები.

ყრილობამ მოიწონა ასფსრ-ის მთავრობის მოღვაწეობა საანგარიშო პერიოდში, სათანადო ორგანოებს დაევალა გაეთვალისწინებინათ ამიერკავკასიაში სტიქიური უბედურების შედეგები და შეემცირებინათ 1925—26 წ სას.-სამ. გადასახადის ოდენობა. ამიერკავკასიის სას.-სამ. ბანკს და სას.-სამ. ამხანაგობებს უნდა უზრუნველეყოთ სას.-სამ. კრედიტის დანიშნულებისამებრ გამოყენება და კლასობრივი პრინციპის საფუძველზე განაწილება.

ყრილობამ დაამტკიცა ასფსრ-ის კონსტიტუციის ახალი ტექსტი, რ-იც ითვალისწინებდა ასფსრ-ის პირველი კონსტიტუციის მიღების (1922 წ. 13 დეკ.) შემდეგ ქვეყნის ცხოვრებაში მომხდარ ცვლილებებს; დასახა ამიერკავკ. საბჭოთა რესპ. თავდაცვისუნარიანობის განმტკიცების ღონისძიებები. ყრილობამ აირჩია ასფსრ-ის ცაკი (210 წევრი და 117 კანდიდატი) და სსრ კავშირის საბჭოების III ყრილობის დელეგატები.

*პუბლ.*: Третий Закавказский съезд Советов рабочих, крестьянских, красноармейских и матросских депутатов. Стеногр. отчет, Тфл., 1925.

*ლ. თოიძე.*

**ამიერკავკასიის საბჭოების IV ყრილობა,** მიმდინარეობდა თბილისში 1927 წ. 5—9 აპრ. დაესწრო 655 დელეგატი, მათ შორის 525 კომუნისტი და 130 უპარტიო. ეროვნებით — 194 ქართველი, 155 სომეხი, 155 აზერბაიჯანელი, 90 რუსი, 8 აფხაზი, 8 ოსი და 45 სხვ. ეროვნების წარმომადგენელი.

დღის წესრიგი: მოხსენებები სსრ კავშირის მთავრობის მოღვაწეობის (ი. რუძუტაკი), ასფსრ მთავრობის მოღვაწეობის (მ. ორახელაშვილი) შესახებ; გზატკეცილებისა და საჭაპანო გზების (შ. ელიავა), ამიერკავკ. სას.-სამ. კრედიტის (ა. ჩხენკელი), ასფსრ 1926—27 სახელმწ. ბიუჯეტის (მ. ჰუსეინოვი) შესახებ; საკონსტიტუციო საკითხები; ამიერკავკ. ცა-

კის არჩევნები; სსრკ საბჭოების IV ყრილობის დელეგატების არჩევნები.

ყრილობამ მოიწონა სსრ კავშირის მთავრობის საშინაო და საგარეო პოლიტიკა და ასფსრ მთავრობის მოღვაწეობა; აღნიშნა წარმატებები ხალხთა შორის ეროვნ. მშვიდობიანობის და მუშათა კლასისა და გლეხობის კავშირის განმტკიცების საქმეში, სოციალ. ინდუსტრიალიზაციის პოლიტიკის გატარებასა და მშრომელთა მატერ.-კულტ. დონის ამაღლებაში; დაავალა სათანადო ორგანოებს გზატკეცილებისა და საჭაპანო გზების კეთილმოწყობა, საგზაო მშენებლობისათვის ასიგნებათა გადიდება და საგზაო მშენებლობაში მოსახლ. და სამეურნეო ორგანიზაციების ფართოდ ჩაბმა.

ამიერკავკ. რესპუბლიკების სოფ. მეურნ. აღდგენა-განვითარებაში დიდი როლი ეთმობოდა სას.-სამ. კრედიტს და ყრილობამ მიუთითა სას.-სამ. ბანკებისა და სას.-სამ. საკრედიტო ამხანაგობათა მუშაობაში არსებულ ცალკეულ ნაკლოვანებებზე, დასახა მათი მუშაობის გაუმჯობესების ღონისძიებები.

ყრილობამ დაამტკიცა ასფსრ-ის 1926—1927 სახელმწ. ბიუჯეტი, სწორად მიიჩნია, რომ ბიუჯეტში მთავარი ადგილი სამრეწვ. ხარჯებს ეჭირა, ამასთან ერთერთ უმთავრეს ამოცანად დასახა ასიგნებათა გადიდება სოფ. მეურნ. კოლექტივიზაციისა და სახ. განათლ. საქმის გაუმჯობესებისათვის; აუცილებლად მიიჩნია სახელმწ. აპარატის შემდგომი გამარტივება და გაიაფება; რედაქციული ხასიათის ცვლილებები შეიტანა ასფსრ-ის კონსტიტუციის ზოგიერთ მუხლში.

ყრილობამ აირჩია ასფსრ-ის ცაკი (257 წევრი და 143 კანდიდატი) და სსრ კავშირის საბჭოების IV ყრილობის დელეგატები.

*ლიტ.*: IV Закавказский съезд Советов рабочих, крестьянских, красноармейских и матросских депутатов. Стеногр. отчет, Тфл., 1927; Постановления IV Закавказского съезда Советов, [Тфл., 1927].

*ლ. თოიძე.*

**ᲐᲛᲘᲔᲠᲙᲐᲕᲙᲐᲡᲘᲘᲡ ᲡᲐᲑᲭᲝᲔᲑᲘᲡ V ᲧᲠᲘᲚᲝᲑᲐ,** მიმდინარეობდა თბილისში 1929 წ. 6—11 მაისს. ესწრებოდა 762 დელეგატი. დღის წესრიგი: ასფსრ მთავრობის საანგარიშო მოხსენება (შ. ელიავა); ამიერკავკ. სახ. მეურნ. განვითარების ხუთწლიანი გეგმა (ს. ამბარცუმიანი); ამიერკავკ. სოფ. მეურნ. განვითარების ღონისძიებები (მ. ჰუსეინოვი, დ. ბუნიათზადე და ა. ერზინკიანი); ამიერკავკ. დარაიონების შესახებ (ფ. მახარაძე); ამიერკავკ. საბჭოების IV ყრილობის შემდეგ მიღებული დეკრეტებისა და დადგენილებების დამტკიცება (ა. შავერდოვი); საკონსტიტუციო საკითხები (ა. დოლიძე); ამიერკავკ. ცაკის არჩევნები, სსრ კავშირის საბჭოების V ყრილობის დელეგატთა არჩევნები.

ყრილობამ მოიწონა ასფსრ მთავრობის მოღვაწეობა საანგარიშო პერიოდში; დაამტკიცა სახ. მეურნ. განვითარების ხუთწლიანი გეგმა, რ-იც ითვალისწინებდა ელექტროენერგეტიკის, ქვანახშირის მრეწვ., მეტალურგიის, ქიმ. მრეწვ., სოფ. მეურნ. და სახ. მეურნ. სხვა დარგების განვითარებას; სპეც. მოხსენებები მოისმინა მოსავლიანობის გაზრდის საკითხზე, გაარკვია სოფლის ეკონ. ჩამორჩენილობის უმთავრესი მიზეზები და დასახა სოფ. მეურნ. შემდგომი აღმავლობის ღონისძიებები — სოფ. მეურნ. კოლექტივიზაცია, საირიგაციო-სამელიორაციო სამუშაოთა დაჩქარება, სას.-სამ. იარაღის შემოტანა და სხვ. მიიღო დადგენილება მხარის ახალი ადმ. დაყოფის (დარაიონების) შესახებ (რადგან დაყოფის არსებული სისტემა აღარ შეესაბამებოდა ქვეყნის სამეურნეო და პოლიტ. განვითარების ამოცანებს).

ყრილობამ დაამტკიცა მთავრობის მიერ საანგარიშო პერიოდში მიღებული დადგენილებები, შეიტანა ზოგიერთი ცვლილება ასფსრ კონსტიტუციის ტექსტში, აირჩია ასფსრ ცაკი (287 წევრი და 175 კანდიდატი) და სსრ კავშირის საბჭოების V ყრილობის დელეგატები.

*ლიტ.*: «კომუნისტი», 1929, 8—12 მაისი, №№ 102—106.

**ᲐᲛᲘᲔᲠᲙᲐᲕᲙᲐᲡᲘᲘᲡ ᲡᲐᲑᲭᲝᲔᲑᲘᲡ VI ᲧᲠᲘᲚᲝᲑᲐ,** მიმდინარეობდა თბილისში 1931 წ. 20—26 თებ. დაესწრო 695 დელეგატი, მ. შ. 205 ქართვ., 194 აზერბ., 162 სომეხი, 77 რუსი და 57 სხვა ეროვნების წარმომადგენელი. დღის წესრიგი: ასფსრ-ის მთავრობის ანგარიში (მ. ტერ-ეგიაზარიანი). ამიერკავკასიის 1931 სახალხო-სამეურნეო გეგმა (ს. ფირუმოვი); მოხსენებები მებამბეობისა და წყლის მეურნ. განვითარების (დ. ბუნიათზადე), ასფსრ-ის კონსტიტუციაში ცვლილებებისა და დამატებების შეტანის (ა. შავერდოვი) შესახებ; ასფსრ ცაკის არჩევნები; სსრ კავშირის საბჭოების VI ყრილობის დელეგატთა არჩევნები.

ყრილობამ მოიწონა მთავრობის მოღვაწეობა საანგარიშო პერიოდში და აღნიშნა წარმატებები სახ. მეურნ. განვითარების, კერძოდ, ინდუსტრიალიზაციისა და სოფ. მეურნ. სოციალ. რეკონსტრუქციის საქმეში. საანგარიშო მოხსენების გამო მიღებულ რეზოლუციაში ყრილობამ აუცილებლად ჩათვალა სოციალ. მშენებლობის ტემპის გაზრდა.

სერიოზული ყურადღება დაეთმო მებამბეობისა და წყლის მეურნ. განვითარების საკითხებს.

ყრილობამ იმსჯელა საკონსტიტუციო საკითხებზე და მიიღო დადგენილება ასფსრ კონსტიტუციაში ცვლილებებისა და დამატებათა შეტანის შესახებ; აირჩია ასფსრ-ის ცაკი 485 კაცის შემადგენლობით და სსრ კავშირის საბჭოების VI ყრილობის დელეგატები.

*ლიტ.*: Шестой Закавказский съезд Советов рабочих, крестьянских, красноармейских и краснофлотских депутатов. Стеногр. отчет, Тфл., 1931. *ლ. თოიძე.*

**ᲐᲛᲘᲔᲠᲙᲐᲕᲙᲐᲡᲘᲘᲡ ᲡᲐᲑᲭᲝᲔᲑᲘᲡ VII ᲧᲠᲘᲚᲝᲑᲐ,** მიმდინარეობდა თბილისში 1934 წ. 15—18 იანვ. დაესწრო 765 დელეგატი, მ. შ. 559 კომუნისტი და 206 უპარტიო. ეროვნებით — 223 ქართველი, 174 აზერბაიჯანელი, 166 სომეხი, 112 რუსი, 32 ებრაელი, 13 აფხაზი, 8 ოსი და სხვ.

დღის წესრიგი: ასფსრ მთავრობის ანგარიში (გ. მუსაბეკოვი); მოხსენებები ამიერკავკასიაში მეცხოველეობის განვითარების (დ. ბუნიათზადე), საგზაო მეურნ. გაუმჯობესების (ნ. ილიუშინი), ასფსრ-ის კონსტიტუციაში ცვლილებების შეტანის (ს. თოდრია) შესახებ; ამიერკავკასიის ცაკის არჩევნები; სსრ კავშირის საბჭოების VII ყრილობის დელეგატთა არჩევნები.

ყრილობამ მოიწონა ასფსრ მთავრობის მოღვაწეობა საანგარიშო პერიოდში და მიიღო დადგენილება მრეწვ., სოფ. მეურნ. და კულტ. მშენებლობის შემდგომი განვითარების შესახებ. მეცხოველეობის განვითარების საკითხებზე მსჯელობისას დელეგატებმა აღნიშნეს, რომ მიუხედავად ბოლო წლებში მოპოვებული ერთგვარი წარმატებებისა, სოფ. მეურნ. ეს მნიშვნელოვანი დარგი მაინც ჩამორჩენილი იყო. ყრილობამ დაავალა მთავრობას, უახლოეს ხანში შეემუშავებინა ამიერკავკასიაში მეცხოველეობის განვითარების გეგმა. განსაკუთრებული ყურადღება დაეთმო საგზაო მშენებლობის საკითხებს. ამ საკითხზე მიღებულ დადგენილებაში დაისახა საგზაო მეურნ. ნაკლოვანებათა აღმოფხვრის ღონისძიებები, აღინიშნა, რომ სათანადო ორგანოებს უნდა ეზრუნათ საგზაო სპეციალისტების მომზადებაზე, მგზავრთა კულტ. მომსახურების გაუმჯობესებასა და გზების გამწვანებაზე.

ყრილობამ ცვლილებები შეიტანა ასფსრ კონსტიტუციის ზოგიერთ მუხლში, აირჩია ამიერკავკ. ცაკი 400 წევრის შემადგენლობით და სსრ კავშირის საბჭოების VII ყრილობის დელეგატები.

*ლიტ.*: VII Закавказский съезд Советов. Стеногр. отчет, Тфл., 1935.

*ლ. თოიძე.*

**ᲐᲛᲘᲔᲠᲙᲐᲕᲙᲐᲡᲘᲘᲡ ᲡᲐᲑᲭᲝᲗᲐ ᲡᲝᲪᲘᲐᲚᲘᲡᲢᲣᲠᲘ ᲠᲔᲡᲞᲣᲑᲚᲘᲙᲔᲑᲘᲡ ᲤᲔᲓᲔᲠᲐᲪᲘᲣᲚᲘ ᲙᲐᲕᲨᲘᲠᲘ,** იხ. *ამიერკავკასიის საბჭოთა ფედერაციული სოციალისტური რესპუბლიკა.*

**ᲐᲛᲘᲔᲠᲙᲐᲕᲙᲐᲡᲘᲘᲡ ᲡᲐᲑᲭᲝᲗᲐ ᲤᲔᲓᲔᲠᲐᲪᲘᲣᲚᲘ ᲡᲝᲪᲘᲐᲚᲘᲡᲢᲣᲠᲘ ᲠᲔᲡᲞᲣᲑᲚᲘᲙᲐ** (ასფსრ), აზერბაიჯანის, საქართველოსა და სომხეთის საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკების პოლიტიკური და სახელმწიფოებრივი გაერთიანების ფორმა 1922—36. სამოქალაქო ომისა და უცხოეთის სამხედრო ინტერვენციის შემდგომ შექმნილმა საშინაო და საგარეო პოლიტიკურმა ვითარებამ დღის წესრიგში დააყენა ამიერკავკ. საბჭ. რესპუბლიკების სამეურნეო და სამხ.-პოლიტ. გაერთიანება. ამას მოითხოვდა საბჭ. ხელისუფლების შენარჩუნებისა და განმტკიცების, იმპერიალიზმის სამხ. ინტერვენციის საფრთხისაგან თავდაცვის, ამიერკავკ. ხალხთა შორის ეროვნ. მშვიდობიანობის და ძმური თანამშრომლობის უზრუნველყოფის, სახ. მეურნ. აღდგენისა და განვითარების ინტერესები.

ვ. ი. ლენინს აუცილებლად მიაჩნდა ამიერკავკ. რესპუბლიკების სამეურნეო ღონისძიებათა გაერთიანება, ერთიანი სამეურნეო ორგანოს შექმნა. ეს ხელს შეუწყობდა მხარის საწარმოო ძალების განვითარებას და მოამზადებდა სოციალიზმზე გადასვლის პირობებს. 1921 აპრ. ამიერკავკ. რესპუბლიკებს შორის დაიდო ხელშეკრულება რკინიგზების გაერთიანების შესახებ, ივნ. დამდეგს შეიქმნა საგარეო ვაჭრობის ერთიანი ცენტრი. მაგრამ ცხოვრება მოითხოვდა ამიერკავკ. რესპუბლიკების არა მარტო ეკონ., არამედ პოლიტ. სახელმწიფოებრივ გაერთიანებასაც. ასეთი გაერთიანების საუკეთესო ფორმად აღიარებულ იქნა ამიერკავკ. ფედერაცია. რკპ (ბ)ცკ კავბიუროს პლენუმმა 1921 წ. ნოემბ. დასაწყისში მიიღო დადგენილება, რ-შიც დაასაბუთა ამიერკავკ. საბჭოთა რესპუბლიკების ფედერაციული გაერთიანების აუცილებლობა. მაგრამ საქართვ. ზოგიერთი ხელმძღვანელი მუშაკი ბ. მდივნის მეთაურობით წინ აღუდგა ამ გაერთიანებას, რაც ობიექტურად ხელს უწყობდა ნაციონალიზმის გამოცოცხლებას, ხალხთა შორის ეროვნ. შუღლის გაღვივებას.

ნაციონალ-უკლონისტების წინააღმდეგობის მიუხედავად, ამიერკავკ. ბოლშევიკებმა ფედერაციისათვის ბრძოლა გადააქციეს დიდ პოლიტ. კამპანიად, რ-მაც აამოძრავა და გასაერთიანებლად დარაზმა მშრომელთა ფართო მასები. ხალხმრავალ კრებებსა და მიტინგებზე მშრომელები ერთსულოვნად უჭერდნენ მხარს ფედერ. იდეას და მოითხოვდნენ მის პრაქტ. განხორციელებას. 1921 წ. 29 ნოემბ. რკპ(ბ) ცკ პოლიტბიურომ დაამტკიცა ვ. ი. ლენინის პროექტი ამიერკავკ. რესპუბლიკების ფედერაციის შესახებ. ამიერკავკ. პარტორგანიზაციებმა ს. ორჯონიკიძის, ს. კიროვის, ნ. ნარიმანოვის, ა. მიასნიკოვის, ა. ყარაევის, მ. ორახელაშვილის და სხვ. ხელმძღვანელობით ფართოდ გაშალეს მასობრივ-პოლიტ. მუშაობა ფედერ. გაერთიანებისათვის.

1922 წ. 12 მარტს აზერბ., საქართვ. და სომხ. საბჭოთა სოციალ. რესპუბლიკების ცაკ-ების სრულუფლებიან წარმომადგენელთა კონფერენციაზე დაიდო სამოკავშირეო ხელშეკრულება ამიერკავკ. საბჭ. სოციალისტური რესპუბლიკების ფედერ. კავშირის (ასსრფკ) შექმნის შესახებ. ხელისუფლების უმაღლეს ორგანოდ გამო-

ცხადდა რესპუბლიკებიდან თანაბარი რაოდენობით არჩეულ წარმომადგენელთა სრულუფლებიანი კონფერენცია, აღმასრ. ორგანოდ — საკავშირო საბჭო, რ-ის წევრებს კონფერენცია ირჩევდა. საკავშირო საბჭოს უნდა განეგო სამხ. საქმე, ფინანსები, საგარეო პოლიტიკა, საგარეო ვაჭრობა, გზები, კავშირგაბმულობა, კონტრრევოლუციასთან ბრძოლა და ეკონ. პოლიტიკის საკითხები. ასსრფკ-მა მნიშვნელოვანი როლი შეასრულა ამიერკავკ. სამეურნეო და კულტ. მშენებლობაში, ხალხთა ძმური თანამშრომლობის უზრუნველყოფის საქმეში. მაგრამ ცხოვრება მოითხოვდა ამიერკავკ. რესპუბლიკების უფრო მჭიდრო დაახლოებას, მათ სახელმწიფოებრივ გაერთიანებას. კომუნისტური პარტიის წინაშე დადგა ამოცანა გარდაექმნა ასსრფკ ამიერკავკ. საბჭ. ფედერ. სოციალ. რესპუბლიკად. *ამიერკავკასიის საბჭოების I ყრილობამ* 1922 წ. 13 დეკ. გააფორმა ასფსრ-ის შექმნა, მიიღო მისი პირველი კონსტიტუცია და გადაწყვიტა ამიერკავკ. საბჭოთა რესპუბლიკები ერთიანი ფედერ. რესპ. სახით შესულიყვნენ სსრ კავშირის შემადგენლობაში.

რსფსრ რესპუბლიკისაგან განსხვავებით, ასფსრ ავტონომიის ბაზაზე კი არ შეიქმნა, არამედ თანასწორუფლებიან, დამოუკიდებელ საბჭ. რესპუბლიკებს შორის დადებული ხელშეკრულების საფუძველზე. მისმა გამოცდილებამ ახალი დასკვნებით გაამდიდრა მარქსისტულ-ლენინური მოძღვრება ფედერაციის შესახებ. ასფსრ მნიშვნელოვანი ეტაპი იყო სსრ კავშირის შექმნის გზაზე; ამასთანავე მან უდიდესი ისტ. როლი შეასრულა ამიერკავკ. ხალხთა შორის ეროვნ მშვიდობიანობის, მეგობრობისა და თანამშრომლობის უზრუნველყოფაში, მათი ეკონ. და კულტ. განვითარებისა და პოლიტ. განმტკიცების საქმეში. თავისი ისტ. მისიის შესრულების შემდეგ ასფსრ გაუქმდა (1936) და აზერბ., საქართვ. და სომხ. საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკები უშუალოდ შევიდნენ სსრ კავშირის შემადგენლობაში.

*პუბლ.*: Первый Закавказский съезд Советов. Стеногр. отчет, Тфл., 1923

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., აზერბაიჯანის, საქართველოს, სომხეთის, დაღესტნის და მთიელთა რესპუბლიკის ამხანაგ-კომუნისტებს, თხზ., გამოც. მე-4, ტ 32; მ ი ს ი ვ ე, დეპეშა გ. კ ორჯონიკიძეს 1921 წლის 9 აპრილი, იქვე, ტ 35; მ ი ს ი ვ ე, ერთიანი სამეურნეო გეგმის შესახებ, იქვე, ტ. 32; მ ი ს ი ვ ე, პროექტი წინადადებისა ამიერკავკასიის რესპუბლიკების ფედერაციის შექმნის შესახებ, იქვე, ტ. 33; ს ტ ა ლ ი ნ ი ი. ბ., კომუნიზმის მორიგ ამოცანებზე საქართველოსა და ამიერკავკასიაში, თხზ , ტ. 5, თბ., 1949; მ ი ს ი ვ ე, პარტიის მორიგ ამოცანებზე ნაციონალურ საკითხში თეზისები რკპ (ბ) X ყრილობისათვის, იქვე; История Советской Конституции в документах (1917—1956), М., 1957. *ვ. მერკვილაძე.*

**ამიერკავკასიის სამხარეო კომიტეტი,** ს ა კ. კ პ (ბ) ა მ ი ე რ კ ა ვ კ ა ს ი ი ს ს ა მ ხ ა რ ე ო კ ო მ ი ტ ე ტ ი, (1925-მდე რ კ პ (ბ) ა ს კ), საქართვ., აზერბ. და სომხ. კომუნისტური პარტიების ხელმძღვანელი ორგანო; შეიქმნა ამიერკავკ. კომუნისტური ორგანიზაციების I ყრილობაზე (1922 წ. 18—22 თებ.) ასკ-ის შემადგენლობაში შევიდა პარტიის 9 წევრი და 5 კანდიდატი; მისი პირველი პრეზიდიუმის წევრები იყვნენ ს. ორჯონიკიძე, ს. კიროვი, მ. ორახელაშვილი.

ასკ-ის ბეჭდვითი ორგანოები იყო: გაზეთები „ზარია ვოსტოკა", „მარტაკოჩი" („ბრძოლის ხმა", სომხ. ენაზე) და „ენი ფიქირი" („ახალი აზრი", აზერბ. ენაზე); ჟურნ. „ამიერკავკასიის ბოლშევიკი" და „ამიერკავკასიის მშრომელი ქალი", რ-ებიც 4 ენაზე გამოდიოდა. ამიერკავკ. პარტ. და საბჭ. კადრების მოსამზადებლად ასკ-მა დააარსა *ამიერკავკასიის კომუნისტური უნივერსიტეტი*.

ასკ-ის მუშაობა საგრძნობლად გარდაიქმნა მას შემდეგ, რაც 1929 ნოემბ. საკ. კპ (ბ) ცკ მიიღო დირექტივა „საკ. კპ (ბ) ასკ-ის შემდგომი მუშაობის შესახებ". დირექტივაში აღნიშნული იყო, რომ სახ. მეურნ. რეკონსტრუქციის პერიოდის რთული ამოცანები მოითხოვდა ასფსრ-ის პარტ. და საბჭ. ორგანოების ხელმძღვანელი როლის შემდგომ გაძლიერებას. ასკ-ს ევალებოდა მთელი ყურადღება გადაეტანა ეროვნ. რესპუბლიკებში სამეურნეო მშენებლობის, ინდუსტრიალიზაციისა და სოფ. მეურნ. სოციალ. გარდაქმნის საკითხებზე, გაეშალა თვითკრიტიკა, დაეწინაურებინა ახალი კადრები, განემტკიცებინა კავშირი მასებთან. ასკ-ის პლენუმმა 1929 წ. 27—28 ნოემბ. განიხილა საკ. კპ (ბ) ცკ ეს დადგენილება და სახელმძღვანელოდ მიიღო იგი.

ასკ-ის არსებობის 15 წლის მანძილზე მოწვეულ იქნა ამიერკავკ. კომუნისტური ორგანიზაციების 7 ყრილობა, 2 კონფერენცია, ჩატარდა 51 პლენუმი, 200-მდე სამხარეო თათბირი პარტ. მშენებლობის, მრეწვ., სოფ. მეურნეობის, ტრანსპ. და კულტ. მშენებლობის საკითხებზე.

ასკ-მა დიდი როლი შეასრულა ამიერკავკასიაში საბჭოთა ხელისუფლების განმტკიცებაში, საწარმოო ძალების სწრაფ აღმავლობასა და ამიერკავკ. ხალხთა შორის ეროვნ. მშვიდობის შემდგომ გაღრმავებაში. გაუქმდა 1937 აპრილში.

*ლიტ.*: ამიერკავკასიის კომუნისტური ორგანიზაციების ისტორიის ნარკვევები, ნაწ. 2, თბ., 1972. *ა. გუკასიანი.*

**ამიერკავკასიის სეიმი,** სახელმწ. ხელისუფლების კონტრრევ. ორგანო ამიერკავკასიაში. მოიწვია *ამიერკავკასიის კომისარიატმა* 1918 წ. 10 (23) თებ. თბილისში. მისი მთავარი დანიშნულება იყო იურიდიულად გაეფორმებინა ამიერკავკ. გამოყოფა საბჭ. რუსეთისაგან. ა. ს-ში შევიდნენ დამფუძნებელი კრების დეპუტატები, რ-ებიც არჩეული იყვნენ ამიერკავკასიიდან და ბურჟ. პარტ. წარმომადგენლები: 24 მენშევიკი, 24 დაშნაკი, 30 მუსავატელი, 4 მენშევიკ-ჰუმეთისტი, 3 რუსეთის მაჰმადიანთა „სოციალისტური" ბლოკის წარმომადგენელი, 3 სოციალისტ-ფედერალისტი, 5 ესერი და 2 კადეტი. მშრომელებმა ბოლშევიკური პარტიის ხელმძღვანელობით ბრძოლა გამოუცხადეს მას. სეიმის გახსნის დღესვე თბილისში, რუსთაველის პროსპექტზე, ყოფ. ალექსანდრეს ბაღთან შედგა მუშათა და ჯარისკაცთა საპროტესტო მიტინგი, რ-ის მონაწილენი ამიერკავკასიის კომისარიატმა იარაღით გაფანტა (მოკლეს 8 კაცი, დაჭრეს 20). მოხდა გლეხთა გამოსვლები აფხაზეთში, ლეჩხუმში, სენაკის მაზრაში და სხვ. ა. ს-მა თავი საკანონმდებლო ორგანოდ გამოაცხადა და 1918 მარტში მიიღო გადაწყვეტილება ამიერკავკასიის საბჭოთა რუსეთისაგან გამოყოფისა, ხოლო 9 (22) აპრ. — დადგენილება „*ამიერკავკასიის დამოუკიდებელი ფედერაციული რესპუბლიკის*" შექმნის შესახებ და ჩამოაყალიბა „მთავრობის" ახალი კაბინეტი ა. ჩხენკელის მეთაურობით. ფედერ. არსებობა ხანმოკლე გამოდგა. გერმ. და თურქი ოკუპანტების ზემოქმედებით და ამიერკავკ. ნაციონალისტური პარტიების შინაგანი წინააღმდეგობების გამო, იგი სამ ბურჟ. რესპუბლიკად დაიშალა (აზერბაიჯანი, სომხეთი და საქართველო). 1918 წ. 26 მაისს ა. ს-მა თავი გაუქმებულად გამოაცხადა.

*ლიტ.*: ამიერკავკასიის კომუნისტური ორგანიზაციების ისტორიის ნარკვევები, ნაწ. 1, თბ., 1971., ს უ რ გ უ ლ ა ძ ე ა., ნარკვევები რევოლუციური მოძრაობის ისტორიიდან საქართველოში (1917—1921), თბ., 1954. *ა. სურგულაძე.*

**ამიერკავკასიის სოციალ-დემოკრატიული ორგანიზაციების I ყრილობა,** იხ. *რსდმპ კავკასიის კავშირის I ყრილობა.*

**ამიერკავკასიის ფედერაცია,** იხ. *ამიერკავკასიის საბჭოთა ფედერაციული სოციალისტური რესპუბლიკა.*

**ამიერკავკასიის ქალთა ინსტიტუტი,** ინტერნატის ტიპის დახურული სასწ.-სააღმზრდელო დაწესებულება. დაარსდა „მცირეწლოვან ქალთა პანსიონის" (1830) ბაზაზე 1840 მარტს (თბილისი, ყოფ. ერმოლოვის ქ., ამჟამად ჩიტაძის ქ. № 8), მაგრამ მუშაობა დაიწყო 1842 სექტ-იდან. სხვადასხვა დროს აქ მოღვაწეობდნენ მოწინავე ქართვ. პედაგოგები მ. ღოღობერიძე, ნ. ცხვედაძე და სხვ. სასწავლებელი გათვალისწინებული იყო არისტოკრ. წარმოშობის 80 ქალიშვილისათვის (ამათგან 60 სახელმწ. ხარჯზე იზრდებოდა). ა. ქ. ი. სამკლასიანი (ექვსი განყოფილებით) სასწავლებელი იყო, თითოეულ კლასში სწავლების ვადა — ორი წელი. ისწავლებოდა საღვთო სჯული, რუს. ენა და ლიტ-რა, ფრანგ. ენა და ლიტ-რა, ისტორია, გეოგრაფია, ფიზიკა, ბუნებისმეტყველება, არითმეტიკა, ქართ. და სომხ. ენა (სურვილისამებრ), ხატვა, მუსიკა, ცეკვა და ხელსაქმე. 1865 დაემატა პედაგოგიკა, ხოლო ქართ. ენა სავალდებულო საგანი გახდა. სასწავლებელში მეტი ყურადღება ეთმობოდა ფრანგ. ენის, სიმღერა-მუსიკისა და საზოგადოებაში თავის დაჭერის სწავლებას; ზოგად განათლებასა და პრაქტ. ცხოვრებისათვის მომზადებაზე კი ნაკლებად ზრუნავდნენ. 1896 სასწავლებელს ნიკოლოზ I-ის სახელი მიენიჭა, 1917—18 სასწ. წ. ერთი კლასი დაემატა, მაგრამ იმავე წელს ა. ქ. ი. დაიხურა.

**ამიერკავკასიის ძველი სავაჭრო-სატრანზიტო გზები,** ისტორიულად არსებული სახმელეთო, საზღვაო და სამდინარო საერთაშორისო სავაჭრო გზათა სისტემის შემადგენელი ნაწილი. ჯერ კიდევ ბრინჯაოს ხანაში (ძვ. წ. III—II ათასწლ.) კავკ. მეშვეობით ხორციელდებოდა სატომთაშორისო კავშირები ძვ. აღმ. სამყაროსა და ევრ. ტერიტ. მოსახლე ხალხებს შორის, ხდებოდა ტექნ. და კულტ. მიღწევათა გაზიარება. მაგრამ მაშინ ამ ურთიერთობებს არარეგულარული ხასიათი ჰქონდა. ბერძნ. კოლონიზაციის ხანაში (ძვ. წ. VIII—VII სს.) (იხ. *ანტიკური კოლონიები*) კოლხეთის შავი ზღვის სანაპიროებზე სავაჭრო ფაქტორიების დაარსებამ ხელი შეუწყო დას. და აღმ. ქვეყნების სავაჭრო კონტაქტებს ამიერკავკ. გზით. ძვ. წ. VI ს-ის შუა ხანებიდან ბერძნ. იმპორტი რიონ-ყვირილის გზით კოლხეთის შიდა რ-ნებსა და აღმ. საქართველოსაც აღწევდა. ძვ. წ. V—IV სს-ში შავიზღვისპირეთთან ვაჭრობაში წამყვანი ადგილი დაიკავა ქ. ათენმა. ამ დროის ბერძნული ნაწარმი აღმოჩენილია რიონ-ყვირილის თითქმის მთელ მაგისტრალზე (ფასისი, ვანი, დაბლაგომი, ქუთაისი, საჩხერე, ითხვისი).

არქეოლ. აღმოჩენები მოწმობენ, რომ ძვ. წ. VI—V სს-ში ამიერკავკ. ტერიტორიაზე ისახებოდა სავაჭრო-სატრანზიტო გზის ცალკეული მონაკვეთები, რ-ებიც მიემართებოდნენ აღმ. შავიზღვისპირეთისაკენ, იქიდან კი — მცირე აზიისა და ხმელთაშუა ზღვის ქვეყნებისაკენ. ძვ. წ. IV—III სს-ში ვაჭრობამ ფართო საერთაშ. ხასიათი მიიღო. წარმოიშვა დიდი სავაჭრო-სატრანზიტო გზა, რ-იც ანტ. ხანის ავტორთა (პატროკლე, არისტობულე, ერატოსთენე, სტრაბონი, ვარონი, პლინიუსი) მიხედვით, ინდოეთიდან იწყებოდა, შუა აზიიდან კასპიის ზღვამდე სანაოსნო იყო (მდ. ოქსოსი, ახლანდ. ამუდარია), შემდეგ მდ. მტკვრით, სურამის უღელტეხილითა და მდ. ფასისით (რიონ-ყვირილის მაგისტრალი) ამიერკავკ. ტერიტორიაზე გადიოდა, აღწევდა შავი ზღვის სანაპიროს ქ. ფასისთან და ზღვით მცირე აზიისა და ხმელთაშუაზღვისპირეთის ქალაქებს უკავშირდებოდა.

ანტ. ხანიდან ამიერკავკ. ტერიტორიაზე გადიოდა კიდევ ერთი საკმაოდ მნიშვნელოვანი სავაჭრო-სატრანზ. გზა, რ-იც მცირე აზიიდან მოემართებოდა და სომხ. დედაქალაქ არტაშატის გავლით მცხეთამდე აღწევდა. აქედან კი არაგვის ხეობით ჩრდ. კავკასიაში გადადიოდა.

სავაჭრო ეკონ. ურთიერთობა აღმოსავლეთსა და დასავლეთს შორის ადრინდ. ქრისტ. ხანაშიც ვითარდებოდა. სასანური ირანის (III ს.) და ბიზანტ. იმპერიის (IV ს.) წარმოქმნისთანავე ამიერკავკ. სახელმწიფოებმა მათთან პოლიტ. და ეკონ. კონტაქტები დაამყარეს და სავაჭრო-სატრანზ. ტერიტ. მნიშვნელობა შეინარჩუნეს. საგანგებო საბაჟო მეთვალყურეობის ედიქტის მიხედვით (408—09) სავაჭრო ოპერაციების ჩატარება ამ ორ იმპერიას შორის დაშვებული იყო მხოლოდ სამ სასაზღვრო ქალაქში, რომელთა შორის ერთ-ერთი არტაშატი იყო. მისი მეშვეობით ამიერკავკასია ჩართული იყო საერთაშ. ვაჭრობაში. ამას ადასტურებს IV ს. II ნახ. რომაელი გეოგრაფის კასტორიუსის მიერ შედგენილი „მსოფლიო საგზაო რუკა“, რ-იც ცნობილია „Tabula Peutingeriana“-ს სახელწოდებით. თავის მხრივ, არტაშატი დაკავშირებული იყო იბერიის, კავკ. ალბანეთის და ეგრისის სამეფოებთან. მცხეთას (არმაზს) არტაშატთან ორი მაგისტრალი აერთებდა, რ-თაგან ერთი დაახლოებით ერევან-თბილისის დღევანდელი საავტ. გზის მიმართულებას მიჰყვებოდა, მეორე ახლანდ. ქ. ყაზახთან (აზერბ. სსრ) გამოეყოფოდა ზემოხსენებულ გზას და მტკვრის მარჯვენა ნაპირით ალბანეთის ტერიტორიაზე გადიოდა, ახლანდ. მინგეჩაურთან მტკვარს გადაკვეთდა, ჩრდილოეთით ალბანეთის დედაქალაქ კაბალას მიადგებოდა, შემდეგ დასავლეთისაკენ — იბერიისაკენ უხვევდა და კახეთზე გავლით თბილისში პირველ მაგისტრალს უერთდებოდა. გზის ამგვარ მიმართულებას ადასტურებს ამიერკავკასიაში V — VII სს. ირანული ვერცხლის მონეტების განძთა აღმოჩენის ტოპოგრაფია. საქართვ. ტერიტორიაზე აღმოჩენილი ირანული და ბიზანტ. ნუმიზმატიკური მასალა იმაზე მიუთითებს, რომ მცხეთიდან სავაჭრო გზა დასავლეთით, მტკვრის აყოლებით, ურბნისისაკენ გრძელდებოდა, დას. საქართველოში გადიოდა და ვარდციხესთან (როდოპოლისი, ახლანდ. ვარციხე) უერთდებოდა კასტორიუსის რუკაზე აღნიშნულ კიდევ ერთ მაგისტრ. გზას, რ-იც არტაშატს სებასტოპოლისთან (სოხუმი) აკავშირებდა. ეს მაგისტრალი ჯავახეთის (წუნდა) გავლით ჩადიოდა სამცხეში (ოძრხე), შემდეგ ზეკარის უღელტეხილით გადადიოდა ეგრისში, ვარდციხეში და აქედან რიონის მარჯვენა ნაპირითა და ნოქალაქევის (არქეოპოლისი) გავლით სებასტოპოლისს აღწევდა. სებასტოპოლისი კი სხვა მაგისტრალით, რ-იც შავი ზღვის აღმ. ნაპირს მიუყვებოდა და ტრაპიზონზე გადიოდა, ბიზანტ. აღმ. პროვინციებს უკავშირდებოდა. ზემოხსენებული სავაჭრო-სატრანზ. მაგისტრალებით ბიზანტიას შემოჰქონდა აბრეშუმი, ნელსაცხებელი, სპილოს ძვალი, თვალმარგალიტი, ოქრო და სხვ., გაჰქონდა მინისა და საფეიქრო ნაწარმი, ღვინო. ძოწეული და სხვ.

VII ს. შუა ხანებში ბიზანტიასა და არაბთა სახალიფოს შორის განუწყვეტელი ბრძოლების გამო მათი სავაჭრო-ეკონომიკური ურთიერთობა კარგა ხნით შეწყდა. ამან პირდაპირი გავლენა იქონია ამიერკავკ. სატრანზ. ვაჭრობაზე. ვაჭრობის აღორძინება ამიერკავკასიასა და არაბთა სახალიფოს შორის VIII ს. II ნახ, დაიწყო და X ს. შუა ხანებისათვის განსაკუთრებით გაიზარდა. პარალელურად იზრდებოდა ამიერკავკ. გზების სატრანზ, მნიშვნელობა, მაგრამ სხვა მიმართულებით; ბიზანტიასთან შეწყვეტილი ვაჭრობის სანაცვლოდ სახალიფომ სავაჭრო ურთიერთობა დაამყარა ჩრდ. კავკასიის, ვოლგისა და დონის აუზის ქვეყნებთან. ამჯერად სომხ. ქალაქებზე მეტი მნიშვნელობა თბილისმა, განჯამ, დარუბანდმა და ბარდავმა მოიპოვა. აღმ. აბრეშუმის, საფეიქრო ნაწარმის, ხალიჩებისა და ნელსაცხებლების სანაცვლოდ ჩრდილოეთიდან შემოჰქონდათ ძვირფასი ბეწვეული, ქარვა, მოჰყავდათ ტყვეები და სხვ. XI ს. დასაწყისში სახალიფოს ვაჭრობა ჩრდ. ქვეყნებთან მკვეთრად დაეცა, IX ს. მეორე ნახევრიდან სავაჭრო-ეკონ. ურთიერთობა ბიზანტიასთან აღორძინდა. სავაჭრო მაგისტრალებზე წარმოიქმნა ახალი ქალაქები. გაიზარდა ანისის, ყარსის (კარი), არწნის, არტანუჯის, ტრაპიზონის მნიშვნელობა. XI ს. II ნახ-ში ამიერკავკასიაში თურქ-სელჩუკების ლაშქრობებმა დროებით შეაჩერა სავაჭრო ურთიერთობის განვითარება. XII ს. ოციანი წლებისათვის დავით აღმაშენებლის აქტიური საგარეო პოლიტიკის შედეგად შეიქმნა წინაპირობები ამიერკავკ. ეკონ. ერთიანობისათვის. სტაბილურმა პოლიტ.-ეკონ. ვითარებამ ხელი შეუწყო საერთაშ. სატრანზ. ვაჭრობის შემდგომ ზრდას. საქარავნო ვაჭრობა ერთმანეთთან აკავშირებდა ირანისა და ამიერკავკასიის ქალაქებს. დმანისიდან, ყარსიდან და ბარდავიდან აბრეშუმი გაჰქონდათ ირანში. საქართველოში შემოჰქონდათ ალექსანდრიული მატყლი, ბიზანტ., ირანული და ჩინური ჭურჭელი. საქონლის ნაწილი აქვე იყიდებოდა, ნაწილი კი აღმ-სა და ჩრდ-კენ იდებდა გზას. XIII ს. II ნახ. და XIV ს-ში ჯერ მონღოლთა და შემდეგ თემურლენგის ურდოების გამანადგურებელ ლაშქრობათა შედეგად ამიერკავკასიის ქვეყნების ეკონომიკა მოიშალა, ქალაქები დაკნინდა. შექმნილი პოლიტიკური ვითარების გამო დასავლეთისა და აღმოსავლეთის შემაერთებელმა სავაჭრო მაგისტრალებმა სამხრეთისაკენ გადაინაცვლეს. XIV ს-ში ოსმალეთის სახელმწიფოს წარმოქმნამ, განსაკუთრებით კი 1453 ოსმალთა მიერ კონსტანტინოპოლის აღებამ, ამიერკავკასია დიდი ხნით მოსწყვიტა დას. სამყაროს. მომდევნო სს-ში ამიერკავკასია ხმელთაშუა ზღვიდან ალეპოსა და აღმ. აზერბაიჯანზე გამავალი ირან-რუსეთის სავაჭრო მაგისტრალით უკავშირდებოდა ევროპას, მაგრამ მისი ადრინდელი მნიშვნელობა საერთაშ. ვაჭრობაში დაეცა.

ლიტ.: ლომოური ნ., ძველი საქართველოს სავაჭრო გზების საკითხისათვის, «ივ. ჯავახიშვილის სახ. ისტორიის ინ-ტის შრომები», 1958, ტ. 4, ნაკვ. 1; ლორთქიფანიძე ო., ანტიკურ ხანაში ინდოეთიდან შავი ზღვისაკენ მიმავალი სატრანზიტო-სავაჭრო გზის შესახებ, «საქ. სსრ მეცნ. აკადემიის მოამბე», 1957, ტ. 19, № 3; მუსხელიშვილი დ., ფეოდალური ხანის საქართველოს და ამიერკავკასიის მნიშვნელობა საერთაშორისო ვაჭრობაში, «ცისკარი», 1970, № 11; Бартольд В. В., Место прикаспийских областей в истории мусульманского мира, Соч., т. 2, ч. 1, М., 1963; Гозалишвили Г. К., О древнем торговом пути в Закавказье, «ივ. ჯავახიშვილის სახ. ისტორიის ინ-ტის შრომები», 1956, ტ. 2; Еремян С. Т., Торговые пути Закавказья в эпоху Сасанидов по Tabula Peutingeriana, «Вестник древней истории», 1939, № 1; Манандян Я. А., О торговле и городах Армении в связи с мировой торговлей древних времен, Ер., 1954; Ямпольский З. И., К изучению древнего пути из Каспийского моря по реке Куре через Грузию к Черному морю, «ივ. ჯავახიშვილის სახ. ისტორიის ინ-ტის შრომები», 1956, ტ. 2.

*ო. ლორთქიფანიძე. დ. მუსხელიშვილი.*

**ამილაზები,** კარბოჰიდრაზების ჯგუფის ფერმენტები. იწვევენ სახამებლის, გლიკოგენისა და მათი მონათესავე პოლისაქარიდების ჰიდროლიზს და წარმოქმნიან *დექსტრინებსა* და *მალტოზას*. განასხვავებენ ორი ტიპის ა-ს: α ამილაზა მცენარეებში, ცხოველებსა და მიკროორგანიზმებში გვხვდება, β ამილაზა — უმაღლეს მცენარეებში. ა-ს გადამწყვეტი მნიშვნელობა აქვთ სახამებლის გარდაქმნაში თესლის გაღივებისას; დიდ როლს ასრულებენ საჭმლის მონელების პროცესში (ა-ს შეიცავს ადამიანისა და ცხოველების ნერწყვი და კუჭქვეშა ჯირკვლის სეკრეტი). ზოგი ამილაზა კრისტ. სახით არის მიღებული.

**ამილახვარი** ალექსანდრე დიმიტრის ძე (20. X. 1750—1802), ქართველი პოლიტ. მოღვაწე. მამასთან ერთად მონაწილეობდა რეაქციონერი თავადების მიერ ერეკლე II-ის წინააღმდეგ მოწყობილ შეთქმულებაში (იხ. *პაატა ბატონიშვილის შეთქმულება 1765*), რისთვისაც სასტიკად დაისაჯა (მოაჭრეს ცხვირი და გადაუჭრეს ფეხის ძარღვი). 1771 პატიმრობიდან გაიპარა და რუსეთს გადაიხვეწა, დაუკავშირდა

ამიერკავკასიის სავაჭრო-სატრანზიტო გზები IV-VI სს.



პევტინგერის ტაბულის მიხედვით

ქართლის ტახტის პრეტენდენტს *ალექსანდრე ბაქარის ძეს* და ტახტისათვის ბრძოლაში შემწეობა აღუთქვა. 1783 რუსეთის მთავრობამ ერეკლე II-ის თხოვნით ა. შეიპყრო და ვიბორგის ციხეში ჩასვა. 1801 ამნისტიით განთავისუფლდა და საქართველოში გამოემგზავრა, მაგრამ გზად, ასტრახანში გარდაიცვალა. რუსეთში ყოფნისას დაწერილ პოლიტ. პამფლეტში „გეორგიანული ისტორია" (გამოიცა რუს. ენაზე, პეტერბურგში, 1779) ა. მოგვითხრობს საკუთარ თავგადასავალს. ახასიათებს XVIII ს. II ნახ. ქართლის პოლიტ. მდგომარეობასა და სახელმწ. წყობილებას, უარყოფითად აფასებს ერეკლე II-ის მთელ მოღვაწეობას. თხზულება განსაკუთრებით საინტერესოა ქართვ. თავადის პოლიტ. შეხედულებების დასახასიათებლად. ავტორის მსჯელობა სამეფო ხელისუფლებაზე გამსჭვალულია შეუზღუდველი თვითმპყრობელი მმართველისადმი უკიდურესი სიძულვილით.

ქართ. პოლიტ. აზროვნების ისტორიისათვის კიდევ უფრო საინტერესოა ა-ის პოლიტ. ტრაქტატი „ბრძენი აღმოსავლეთისა", რ-შიც ავტორი იძლევა სახელმწ. წყობილებისა და მართვა-გამგეობის მისეულ სქემას. იგი ცენტრალიზებული სახელმწიფოს წინააღმდეგია, მოითხოვს თავადების პოლიტ. უფლებების გაძლიერებას, სახელმწ. მართვა-გამგეობის სხვადასხვა დარგის ჩაბარებას წარჩინებული საზ-ბის წარმომადგენლებისათვის. გარდა ამისა, გამოთქვამს შეხედულებებს სამღვდელოების, გლეხობის, ხელოსნების ადგილის შესახებ სახელმწიფოში.

ა-ის მსოფლმხედველობაში აისახა XVIII ს. ფრანგი განმანათლებლების ზოგიერთი პროგრესული იდეა, მაგრამ ეს იდეები მის პრაქტ. მოღვაწეობასთან არ იყო დაკავშირებული. ა-ს ეკუთვნის აგრეთვე რუს. ენაზე დაწერილი დრამ. სცენა „ასტრახანში".

*თხზ*.: ბრძენი აღმოსავლეთისა.., «მოამბე», 1902, № 2; გეორგიანული ისტორია, თარგმ. გ. ქიქოძისა, «მნათობი», 1939, № 8.

*ლიტ*.: აკოფაშვილი გ., საზოგადოებრივი აზროვნების ისტორიიდან საქართველოში XVIII ს. დასასრულს, «ივ. ჯავახიშვილის სახ. ისტორიის ინ-ტის შრომები», 1955, ტ. 1; ასათიანი ლ., ვოლტერიანობა საქართველოში, თბ., 1933; გელეიშვილი პ., ალექსანდრე ამილახორი როგორც პოლიტიკური მოღვაწე, მწერალი და მოაზროვნე, თბ., 1936. *გ. აკოფაშვილი, გ. იმედაშვილი.*

**ამილახვარი** ამირინდო ავთანდილის ძე (გ. II. 1772), ქართლ-კახეთის სამეფოს პოლიტ. მოღვაწე. 1735-იდან იყო *ამილახორი*. მხარს უჭერდა თეიმურაზისა და ერეკლე II-ის ქართლში გამეფებას. რამდენჯერმე დაკარგა ამილახორობა, მაგრამ საბოლოოდ დაიბრუნა იგი 1765 შემდეგ. იყო ზემო ქართლის სადროშოს სარდალი და გორის მოურავი.

*ლიტ*.: კარბელაშვილი პ., ამილახვართა საგვარეულოს ისტორიული გუჯრები, კრ.: ძველი საქართველო, ტ. 2, ტფ., 1913. *ლ. ტუხაშვილი.*

**ამილახვარი** ანდუყაფარ გივის ძე (გ. 1626), ქართლის მსხვილი ფეოდალი, ირანული ორიენტაციის ფეოდალთა ლიდერი, თავადური რეაქციის ტიპობრივი წარმომადგენელი XVII ს. I მეოთხედის ქართლში. ირანის წინააღმდეგ გიორგი სააკაძის მეთაურობით მოწყობილი აჯანყების დროს (1625) ქართველებმა შეიპყრეს და არშის ციხეში დაამწყვდიეს. მარაბდის ბრძოლაში გამარჯვებულმა ირანელებმა ა. გაათავისუფლეს და მამული დაუბრუნეს. ა. ზედიზედ აწყობდა ლაშქრობებს მეზობელი ფეოდალების წინააღმდეგ, ამოწყვიტა ლაზნელთა საგვარეულო, ააოხრა მცხეთა და გაძარცვა ეკლესია-მონასტრები. ა-ის დაღუპვის შემდეგ მოწინააღმდეგეებმა ამოწყვიტეს მისი ოჯახი.

*ლიტ*. იხ. სტ-თან ამილახვრები. *ლ. ტუხაშვილი.*

**ამილახვარი** ბარძიმ (ქოიარ) თაყას ძე, ქართლის სამეფოს პოლიტიკური მოღვაწე XVI ს. II ნახ-ში, საამილახვროს უფროსი, პროთურქული დასის მეთაური. იბრძოდა ქართლის მეფის სიმონ I-ის წინააღმდეგ და მხარს უჭერდა მის პოლიტიკურ მეტოქეს, კახეთის მეფე ალექსანდრე II-ს. სიმონ I-ის ირანში ტყვეობისას ავიწროებდა მეფის ოჯახს. ა-ის დახმარებით დაიკავეს თურქებმა გორის ციხე და ზემო ქართლის სხვა ციხეები. სიმონის დაბრუნების შემდეგ (1578) ა. დააპატიმრეს, ჩამოართვეს ამილახორობა და მამულების ნახევარი. შემდგომში პოლიტ. ასპარეზს ჩამოსცილდა.

*ლიტ*.: კარბელაშვილი პ., ამილახვართა საგვარეულოს ისტორიული გუჯრები, კრ.: ძველი საქართველო, ტ. 2, ტფ., 1913. *ლ. ტუხაშვილი.*

**ამილახვარი** გივი ანდუყაფარის ძე (1689—1754 ან 57), ქართლ-კახეთის სამეფოს პოლიტ. მოღვაწე, საამილახვროს უფროსი, ზემო ქართლის სადროშოს სარდალი და გორის მოურავი. პოლიტ. ასპარეზზე ჩანს 1722-იდან. ხშირად იცვლიდა საგარეო ორიენტაციას და ბრძოლის მეთოდებს. ებრძოდა ოსმალობას (1723—35), თუმცა ხშირად დათმობაზეც მიდიოდა. 1726 ოსმალებს ხელი ააღებინა სიონის მეჩეთად გადაკეთების განზრახვაზე.

1727 მეფე *იესეს* გარდაცვალების შემდეგ ოსმალებმა ქართლი რამდენიმე საგამგეო ერთეულად (სანჯაყად) დაყვეს. ა. ზემო ქართლის სანჯაყის გამგებლად დაინიშნა. იგი ოსმალებთან ერთად იბრძოდა მოთარეშე ლეკ ფეოდალთა წინააღმდეგ. ამასთან ერთად იძულებული იყო მონაწილეობა მიეღო ოსმალების ექსპედიციებში კახელთა წინააღმდეგ, თუმცა კი ფარულად აჯანყებულ კახელებს ეხმარებოდა.

თამაზ-ყული-ხანის (შემდეგში ნადირ-შაჰი) ამიერკავკასიაში მოსვლის შემდეგ 1734 ა-მა ყიზილბაშებთან ერთად დაიწყო ბრძოლა თურქების წინააღმდეგ. 1735 მოულოდნელი დარტყმით აიღო გორი და მონაწილეობდა თბილისიდან ოსმალების განდევნაში. თუმცა ქართველთა ბრძოლა ოსმალების წინააღმდეგ ხელს უწყობდა ირანელთა წარმატებებს, ნადირ-შაჰს არ მოსწონდა, რომ ქართველებში ფეხს იკიდებდა ქრისტიანული საქართველოს აღდგენის იდეა. ამიტომ მან დააპატიმრა ა. და სხვა ქართველი პატრიოტები (*თეიმურაზ II*, აბელ ანდრონიკაშვილი, მამუკა მუხრანბატონი, ქაიხოსრო ავალიშვილი, ვახუშტი აბაშიძე). მალე ისინი ტყვეობიდან გამოიქცნენ. 1736 ა. *შანშე ქსნის ერისთავსა* და ვახუშტი აბაშიძესთან ერთად სათავეში ჩაუდგა ანტიირანულ აჯანყებას ქართლში. მალე ირანელებმა ვერაგობით შეიპყრეს ა., ბრძოლას შანშე ქსნის ერისთავი განაგრძობდა.

1737 ნადირ-შაჰმა ა. და სხვა დაპატიმრებული ქართველები ავღანეთის ლაშქრობაში წაიყვანა. აქ მათ თავი გამოიჩინეს და შაჰმა გადაწყვიტა ქართველი ტყვეები სამშობლოში დაებრუნებინა და შანშე ერისთავის წინააღმდეგ გამოეყენებინა. ამ დროისათვის შანშე ერისთავის ბრძოლის მეთოდები (დაღესტნელთა გამოყენება) მიუღებელი გახდა ქართველობისათვის, ამიტომ ირანელებმა ადვილად დაიმორჩილეს ქსნის საერისთავო და ა-ს გადასცეს.

1741 შაჰმა ა. ქართლის ვექილად (გამგებლად) დანიშნა, დაუმტკიცა ამილახორობა და ქსნის ერისთავობა. შემდეგ ა. მონაწილეობდა ნადირ-შაჰის დაღესტნის ლაშქრობაში. მაგრამ მისი ირანოფილური პოლიტიკა დიდხანს არ გაგრძელებულა. მისი უკმაყოფილება გამოიწვია, ერთი მხრით, ბაგრატიონთა კახური შტოს (თეიმურაზ II) დაწინაურებამ ქართლში, მეორე მხრით, ნადირ-შაჰის მძიმე საგადასახადო პოლიტიკამ, და 1742 იგი სათავეში ჩაუდგა ქართლის აჯანყებას ირანელთა უღლის წინააღმდეგ (იხ. *ქართლის აჯანყება 1742—45*). 1744 *აჩაბეთის ბრძოლაში* ა. დამარცხდა და 1745 იძულებული გახდა დანებებოდა თეიმურაზ II-ს. დამარცხებული ა. ისპაჰანში გაგზავნეს. აქ ის ფორმალურად გამაჰმადიანდა, მიიღო შაჰ-ყული-ხანის სახელი და ირანის გვარდიის უფროსი (ყულარაღასი) გახდა. 1747 ნადირ-შაჰმა გადაწყვიტა დაესაჯა „ურჩი" თეიმურაზ II და ერეკლე II და ა-ს დაავალა 30 ათ. კაცით საქართველოში შეჭრილიყო. ამ განზრახვას ხელი შეუშალა შაჰის სიკვდილმა. 1749 ა-მა შემოიკრიბა ირანში მყოფი ქართველები, შეაიარაღა და ხმლით გაიკაფა გზა საქართველოსაკენ. სიცოცხლის უკანასკნელ წლებში ა-მა არაერთი დანგრეული ციხე და ეკლესია აღადგინა ქართლში, იმერეთსა და მესხეთში, დიდი ფინანს., მორალური და სამხ. დახმარება გაუწია თეიმურაზ II-სა და ერეკლე II-ს.

*ლიტ*.: ბერძენიშვილი ნ., საქართველო XVIII საუკუნეში, მის წგნ.: საქართველოს ისტორიის საკითხები, წგნ. 2, თბ., 1965; გვრიტიშვილი დ., ქართველი ხალხის ბრძოლის ისტორიიდან თურქი და სპარსი დამპყრობლების წინააღმდეგ XVIII ს. პირველ ნახევარში (გივი ამილახვრის აჯანყება), «მიმომხილველი», 1953, [ტ.] 3; ქიქოძე გ., ერეკლე მეორე, თბ., 1958. *ლ. ტუხაშვილი.*

**ამილახვარი** გივი იოთამის ძე (გ. 1700), საამილახვროს უფროსი, ზემო ქართლის სადროშოს სარდალი და გორის მოურავი (1656—96). *ვახტანგ V-ისა* და *არჩილ II-ის* პოლიტიკის მიმდევარი. აქტიური მონაწილეობა მიიღო გიორგი XI-ის აჯანყებაში სპარსეთის წინააღმდეგ (1688). აჯანყების დამარცხების შემდეგ თავი შეაფარა რაჭას. გარდაიცვალა იქვე.

*ლიტ*. იხ. სტ-თან ამილახვრები. *მ. ქიქოძე.*

**ამილახვარი** დემეტრე, XVIII ს. 50—60-იანი წწ. პოლიტ. მოღვაწე, ქართლის სამეფო კარის *სახლთუხუცესი*, ერეკლე II-ის მოწინააღმდეგე თავადების ერთ-ერთი მეთაური. მონაწილეობდა 1765 *პაატა ბატონიშვილის შეთქმულებაში*. მეთაურობდა „მარკოზაშვილის დარბაზის" უკიდურესად რეაქციულ ფრთას. შეთქმულების დამარცხების შემდეგ ჩამოართვეს მამულები, ქონება და დასაჯეს „სახალხო შერცხვენით". ფიზ. სასჯელისგან დაინდეს ავადმყოფობის გამო. გარდაიცვალა 80-იან წწ.

*ლიტ*.: [კარბელაშვილი პ.] ცხვილოელი პ., მეფე ერეკლე და დემეტრე ამილახვარი, «მოამბე», 1896, № 1, განყ. 2. *ლ. ტუხაშვილი.*

**ამილახვარი** დიმიტრი გიორგის ძე (1906, სოფ. ბაზორკინო, თერგის ოლქი, ახლანდ. ჩერმენი, ჩრდ. ოსეთის ასსრ, — 24. X. 1942, ელ-ალამეინი), დაბადების ადგილის მიხედვით „ბაზორკად" წოდებული; საფრ. არმიის ოფიცერი. 14 წლამდე იზრდებოდა საქართველოში, შემდეგ ოჯახთან ერთად გადასახლდა უცხოეთში, 1922-იდან ცხოვრობდა პარიზში. სწავლობდა სენ-სირის სამხედრო სასწავლებელში (1924—26), რ-ის დასრულების შემდეგ მსახურობდა ჩრდ. აფრიკაში საფრ. უცხოურ ლეგიონში. II მსოფლიო ომის დასაწყისში ა. ჩაირიცხა სიდი-ბელ-აბესში (ალჟირი) შექმნილი უცხოური ლეგიონის მე-13 ნახევარბრიგადაში (1940 თებ.). თავი ისახელა ნარვიკის ბრძოლაში (1940 მაისი-ივნისის დამდეგს). ჰიტლერული ოკუპაციის დროს ლეგიონი ჩრდ. საფრანგეთიდან ინგლისში გადავიდა, სადაც შეადგინა თავისუფალი საფრ. ძალების პირველი ბირთვი. ა. მონაწილეობდა ერიტრეის კამპანიაში, განსაკუთრებით ისახელა თავი ქ. მასაუის აღებისას, სადაც მოულოდნელი შეტევით ხელთ იგდო იტალიელთა რამდენიმე საესკადრო ნაღმოსანი და მრავალი ტყვე

(1941 წ. 7. IV). ა-მა მონაწილეობა მიიღო სირიის კამპანიაში და ქ. დამასკის აღებაში. ვიშის მთავრობამ მას სიკვდილი მიუსაჯა. ა-მა მიიღო ლეიტენანტ-კოლონელის წოდება და დაინიშნა უცხ. ლეგიონის ნახევარბრიგადის მეთაურად, მისმა ნაწილმა გენ. კენიგის ბრიგადის შემადგენლობაში გააფთრებული წინააღმდეგობა გაუწია გენ. ე. *რომელის* არმიას „უდაბნოს ვერდენად“ წოდებულ 16-დღიან *ბირ-ჰაკეიმის* ბრძოლაში (1942 წ. 26 მაისი — 10 ივნ.). 1942 ა. დააჯილდოეს „განთავისუფლების ჯვრით“, იგი გმირულად დაიღუპა *ელ-ალამეინის ბრძოლაში*. დაკრძალულია ლიბიის უდაბნოში. 1956 ა-ის სახელი მიენიჭა სენ-სირის სამხ. სასწავლებელის 143-ე გამოშვებას.

*ლიტ.*: Табагуа И., Менабде Э., Он сражался за свободу, «Молодежь Грузии», 1970, 10 марта, с. 4; Reyer G., L' homme qui a étonné la Légion, «Paris Match», 1956, 18 févr., № 358, p. 77—82.

*გ. ჟორდანია.*


ი. გ. ამილახვარი.

**ამილახვარი** იასე (გ. 30. IX. 1787), ქართლ-კახეთის სამეფოს სახელმწ. და სამხ. მოღვაწე. ცოლად ჰყავდა ქართლის მეფის *იესეს* ასული ხორეშანი. მიუხედავად ამისა, მხარს უჭერდა ერეკლე II-ს თავისი ცოლისძმის *აბდულა-ბეგის* წინააღმდეგ ბრძოლაში. ერთგულებისათვის ერეკლე II-მ კახეთში მამულები უბოძა. 1754, თამაზ *ანდრონიკაშვილის* გადაყენების შემდეგ, დროებით დანიშნეს ქიზიყის მოურავად. 1756 ქიზიყის მოურავობა კვლავ თამაზს დაუბრუნეს, ა. კი ქიზიყიდან გაიწვიეს და ქართლის სამეფო კარის სახლთუხუცესად დანიშნეს. ეკავა სარდლის სახელოც. 70-იან წწ. თავი გამოიჩინა ლეკთა წინააღმდეგ ბრძოლაში.

*წყარო*: ორბელიანი პ., ამბავნი ქართლისანი, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ნაწ. 2, დ. ჩუბინაშვილის გამოც., სპბ., 1854.

*ლ. ტუხაშვილი.*

**ამილახვარი** ივანე გივის ძე (26. I. 1829 — 29. VIII. 1905), რუსეთის არმიის კავალერიის გენერალი (1896). 1850-იდან მსახურობდა ჩრდ. კავკასიაში ნიჟეგოროდის დრაგუნთა პოლკში. 1853-იდან იბრძოდა შამილის წინააღმდეგ. *ყირიმის ომის* (1853—56) დროს — კავკ. ფრონტზე ოსმალეთის წინააღმ. მონაწილეობდა სოფ. ბაიანდურის, ბაშკადიკლარის და ყარსის ბრძოლებში. 1873 მიიღო გენ.-მაიორის ჩინი. ა-მა განსაკუთრებით გამოიჩიხა თავი რუსეთ-ოსმალეთის ომში (1877—78). მისმა ცხენოსანმა დივიზიამ აიღო ბაიაზეთი, დიადინი, ალაშკერტი, ჰასან-კალე, არზრუმი და სხვ. 1883 ა-მა მიიღო გენ.-ლეიტენანტის ჩინი, ხოლო 1901 გენ.-ადიუტანტის საპატიო წოდება. 1893-იდან იყო კავკ. საარმიო კორპუსის მეთაური. გამოქვეყნებული აქვს დღიურები და მოგონებები (ჟურნ. „Кавказский сборник“, 1908—09, т. 26—29. ავტორიზებული თარგმანი ქართულიდან). ეს მონათხრობი შეიცავს საინტერესო ცნობებს ეპოქისა და იმ ბრძოლების ირგვლივ, რ-ებშიც ა-ს მიუღია მონაწილეობა. მასში უხვადაა საგულისხმო მასალა ა-ის თანამებრძოლების — გრიგოლ, ზაქარია, ილია ორბელიანების, კ. მამაცაშვილის, მალაქია გურიელის და სხვათა, აგრეთვე შამილის შესახებ. ა. დაჯილდოებული იყო ოქროს ხმლით „მამაცობისათვის“ და მრავალი საბრძოლო ორდენითა და მედლით.

*რ. მაგრაქველიძე.*



ამილის სპირტები, იზოამილის სპირტი.

**ამილახვარი** იოთამ პაპუნას ძე (გ. დაახლ. 1649), XVII ს. 30—50-იანი წწ. ქართლის დიდი ფეოდალი. პოლიტ. მოღვაწე. *ზურაბ არაგვის ერისთავთან* ერთად ეურჩებოდა გიორგი სააკაძეს. ხან თეიმურაზ I-ს ებრძოდა, ხან როსტომ მეფეს. ბერი ეგნატაშვილის ცნობით, „სიტკენაც დრო დაახელოს, იქითკენ იყვის“.

*ლიტ.* იხ. სტ-თან ამილახვრები.

*მ. ქიქოძე.*

**ამილახვარი** ოთარ რევაზის ძე (გ. 1827), აღმ. საქართველოს პოლიტ. მოღვაწე XVIII ს. უკანასკნელ მეოთხედში. საამილახვროს უფროსი, ზემო ქართლის სადროშოს სარდალი, გორის მოურავი. 1789 ა-ის წინააღმდეგ გამოვიდნენ მისი სიმკაცრით უკმაყოფილო გორელები. ერეკლე II-მ დასაჯა უკმაყოფილონი, მაგრამ ა-ს უბრძანა დაეცვა ბატონყმობის კანონით დადგენილი ნორმები. ა-მა გააშენა სოფ. ორჭობი, გაიყვანა ახალი სარწყავი არხები და აღორძინებულ ადგილებში დაასახლა ტყვეობიდან გამოსყიდული გლეხები. 1785 იბრძოდა საქართველოში შემოჭრილი ომარ-ხანის წინააღმდეგ. 1795 მონაწილეობდა *კრწანისის ბრძოლაში*. ერეკლე II-ის გარდაცვალების შემდეგ ა-ის ძალაუფლება შეიზღუდა. ბატონიშვილებს შორის ტახტისათვის ატეხილ ბრძოლაში ემხრობოდა დარეჯან დედოფლის ჯგუფს, მხარს უჭერდა თავის სიძეს იულონ ბატონიშვილს. ამის გამო 1801 თებ. დაკარგა ამილახორობა.

*ლიტ.*: გვრიტიშვილი დ., ფეოდალური საქართველოს სოციალური ურთიერთობის ისტორიიდან (ქართლის სათავადოები), თბ., 1955.

*ლ. ტუხაშვილი.*

**ამილახვარი** პაპუნა იოთამის ძე (გ. 1625), XVII ს. I მეოთხედის ქართლის სამეფოს პოლიტ. და სამხ. მოღვაწე. საამილახვროს უფროსი, ზემო ქართლის სადროშოს სარდალი, გორის მოურავი. ცოლად ჰყავდა სიმონ I-ის ასული თამარი. 1605 ოქტ. ქართლის მეფის გიორგი X-ის ბრძანებით დაეხმარა კახეთის დედოფალ ქეთევანს (თეიმურაზ I-ის დედა) ტახტის მიმტაცებელ კონსტანტინეს წინააღმდეგ ბრძოლაში (იხ. *კონსტანტინე I* კახეთის მეფე). მარტყოფის აჯანყების დროს (1625) მხარში ედგა გიორგი სააკაძეს. თავი გამოიჩინა მარაბდის ომში (1625), შემდეგ — ირანელთა მოთარეშე რაზმების წინააღმდეგ ბრძოლაში. ა. თავის ყმებს მოაკვლევინა ქსნის ერისთავმა იესემ.

*ლიტ.*: კარბელაშვილი პ., ამილახვართა საგვარეულოს ისტორიული გუჯრები, კრ.: ძველი საქართველო, ტ. 2, ტფ., 1913.

*ლ. ტუხაშვილი.*

**ამილახვარი** რევაზ ოთარის ძე, XVIII ს. შუა წლების აღმ. საქართველოს პოლიტ. მოღვაწე. მონაწილეობდა გივი *ამილახვრის* ანტიირანულ აჯანყებაში. 1744 აჯანყებას ჩამოშორდა და თეიმურაზ II-ს მიემხრო. 1750 დანიშნეს თბილისის ციხისთავად (მინბაშად), 1754 — ქართლის ნაიბად. 1772 ამილახორობა მიიღო. მისი ქალიშვილი სალომე ცოლად ჰყავდა იულონ ბატონიშვილს, ერეკლე II-ის ვაჟს.

*ლიტ.*: კარბელაშვილი პ., ამილახვართა საგვარეულოს ისტორიული გუჯრები, კრ.: ძველი საქართველო, ტ. 2, ტფ., 1913.

*ლ. ტუხაშვილი.*

**ამილახვრები,** თავადთა საგვარეულო ქართლის სამეფოში, მსხვილი სათავადოს *საამილახოროს* მფლობელები. ა-ის გვარი (თავდაპირველად ისინი ზევდგინიძეები იყვნენ) წარმომდგარა *ამილახორის* სამოხელეო თანამდებობისაგან. ა-ის სათავადოს საფუძველი ჩაეყარა XIV ს. დამდეგს. გვარის აღზევება XV ს. I ნახიდან დაიწყო; XV—XVI სს. სათავადოს მფლობელნი ზევდგინიძე-ამილახვრებად იწოდებოდნენ, XVII ს-იდან კი ამილახვრებად. ა. ფეოდალური ქართლის თვალსაჩინო პოლიტ., სამხ. და კულტურის მოღვაწენი იყვნენ. სათავადოს უფროსი — ამილახორი ქართლის სამეფოს ერთ-ერთი დიდებული თავადი იყო. მისი შვილები, ამილახვრისშვილებად იწოდებოდნენ და, საგვარეულოს სხვა წევრებთან ერთად, მეორე და მესამე ხარისხის თავადებად ითვლებოდნენ. სათავადოს უფროსი, ჩვეულებრივად, ზემო ქართლის სადროშოს სარდალი და გორის მოურავიც იყო. სხვადასხვა დროს ა-ს ეკავათ ეშიკაღასბაშის, ბოქაულთუხუცესის, ყორჩიბაშის, მოლარეთუხუცესისა და სხვა თანამდებობები.

*ლიტ.*: ბერძენიშვილი ნ., ფეოდალური ურთიერთობიდან XV საუკუნეში, მის წგნ.: საქართველოს ისტორიის საკითხები, წგნ. 2, თბ., 1965; გვრიტიშვილი დ., ფეოდალური საქართველოს სოციალური ურთიერთობის ისტორიიდან (ქართლის სათავადოები), თბ., 1955; ქიქოძე მ., ქართლის სათავადოების ისტორიიდან XV — XVIII სს. (საამილახორო), «მასალები საქართველოსა და კავკასიის ისტორიისათვის», 1963, ნაკვ. 35.

*გ. აკოფაშვილი.*

**ამილახორი,** ამირახორი, ამილახვარი (არაბ. ამირ ახურ — საჯინიბოს *ამირა*), გაერთიანებული ფეოდალური საქართველოს ცენტრალური სახელმწიფო აპარატის სამხედრო უწყების მოხელე — *ამირსპასალარის* თანაშემწე, სავაზიროს წევრი სათათბირო ხმით. მისი ხელქვეითი მოხელენი იყვნენ მეაბჯრეთუხუცესი და მეჯინიბეთუხუცესი. დარბაზობის დროს ა. პატივით *მეჭურჭლეთუხუცესთან* და *მსახურთუხუცესთან* იყო გათანაბრებული. საქართვ. სამეფოს პოლიტ. დაშლის (XVI ს.) შემდეგ ა. ზემო ქართლის სადროშოს სარდალი და, როგორც წესი, გორის მოურავიც იყო. ამ თანამდებობისგან წარმოდგა თავადთა გვარი ამილახვარი.

*წყარო*: გარიგება ჴელმწიფის კარისა, წგნ.: ქართული სამართლის ძეგლები, ი. სურგულაძის გამოც., თბ., 1970, გვ. 26, 40, 44, 169.

*ლიტ.*: ჯავახიშვილი ივ., ქართული სამართლის ისტორია, წგნ. 2, ნაკვ. 1, ტფ., 1928, გვ. 151—157.

*ი. სურგულაძე.*

**ამილენები,** პენტენები, $C_5H_{10}$, ოლეფინების რიგის უჯერი ნახშირწყალბადები, რ-ებიც მოლეკულაში ერთ ორმაგ ბმას შეიცავენ. ცნობილია 6-ვე შესაძლო იზომერი $CH_3CH_2CH_2CH{=}CH_2$,

$C_2H_5CH{=}CHCH_3$ (ცის და ტრანს),

$C_2H_5C(CH_3){=}CH_2$,

$CH_3CH{=}C(CH_3)_2$

და $(CH_3)_2CHCH{=}CH_2$. იზომერული ა-ის ნარევი შედის გაზოლინის კრეკინგპროდუქტების შედგენილობაში. ა-ის პოლიმერებს იყენებენ საპოხ ზეთებად, სასტამბო საღებავების კომპონენტებად და სხვ.

**ამილის სპირტები,** $C_5H_{11}OH$, ორგ. ნაერთები, ერთატომიანი ნაჯერი სპირტები. ცნობილია 8-ვე იზომერული ა. ს. იხსნება ორგ. გამხსნელებში, ზეთებში, წყალთან იძლევა აზეოტროპულ ნარევს. ყველაზე დიდი მნიშვნელობა აქვს იზოამილის სპირტს $(CH_3)_2CHCH_2CH_2OH$ — რახის ზეთის ძირითად კომპონენტს, სწორედ მისგან ღებულობენ ამ სპირტს. იზოამილის სპირტი არასასიამოვნო სუნის უფერო, შხამიანი სითხეა, $t_{დუღ}$ 132,1°C. მისი ორთქლი სასუნთქი გზების ლორწოვან გარსს აღიზიანებს, იწვევს სულის ხუთვას და ხველებას. ა. ს-გან ღებულობენ რთულ ეთერებს (ამილაცეტატი და იზოამილაცეტატი), რ-თაც იყენებენ პარფიუმერიაში, ხილის ესენციებისა და დენთის წარმოებაში, ლაქებისა და საღებავების წარმოებაში გამხსნელად და ა. შ.

**ამილნიტრიტი,** აზოტოვანი მჟავასა და იზოამილის სპირტის რთული ეთერი. გამჭვირვალე, მოყვითალო აქროლადი სითხე, აქვს ხილის სუნი, $t_{დუღ.}$ 99°C. ადვილად იხსნება სპირტში, ეთერსა და ქლოროფორმში, თითქმის არ იხსნება წყალში. სინათლისა და ჰაერის მოქმედებით იშლება. იხმარება სისხლძარღვთა გამაფართოებელ საშუალებად სტენოკარდიული შეტევის დროს, აგრეთვე *ანტიდოტად* ციანწყალბადით მოწამვლის შემთხვევაში. ა. არ ენიშნებათ გლაუკომით დაავადებულებს. იხ. აგრეთვე *სპაზმოლიზური საშუალებანი, გულ-სისხლძარღვთა საშუალებანი.*

*ა. მშვიდობაძე.*

**ამილოდექსტრინი,** *სახამებლის* ჰიდროლიზური დაშლის საწყისი პროდუქტი; *დექსტრინების* სახესხვაობა.

**ამილოზა** (ბერძნ. amylon — სახამებელი), სახამებლის ერთ-ერთი ძირითადი პოლისაქარიდი. მოლ. მასა 50000-იდან 160000-მდე. იოდით ლურჯად იფერება. კარგად იხსნება წყალში. თბილი წყლით სახამებლის მარცვლების გაჟღენთისას წარმოქმნის სახამებლის ბუბკოს ხსნად ნაწილს. 19—24% ა-ს შეიცავს კარტოფილის, სიმინდისა და ხორბლის სახამებელი, 17%-ს — ბრინჯისა, ხოლო ვაშლისა — 100%-ს.

**ამილოიდი** (ბერძნ. amylon — სახამებელი და eidos — სახეობა), 1. ჰემიცელულოზის მსგავსი შედგენილობის ნახშირწყალი ან სამარაგო უჯრედისი, რ-იც მცენარის ლებნებში, ზოგჯერ კი მოზარდ ვეგეტატიურ ორგანოებში გროვდება. მცენარის ა. მკვრივია, ნახევრად გამჭვირვალე. იოდით ლურჯად იღებება. ხელოვნურად მიიღება გოგირდმჟავათი უჯრედისის დამუშავებისას და აწებებს მის ბოჭკოებს. ეს საფუძვლად უძევს პერგამენტის ქაღალდის დამზადებას. 2. *გლობულინების* ტიპის ცილოვანი ნივთიერება, რ-იც ზოგიერთი პათოლ. პროცესის (ე. წ. *ამილოიდოზის*) დროს გროვდება ადამიანისა და ცხოველების ელენთაში, ღვიძლში, თირკმლებში და სხვა ორგანოებში.

**ამილოიდოზი,** ა მ ი ლ ო ი დ უ რ ი დ ი ს ტ რ ო ფ ი ა, ცილების ცვლის მოშლა, ზოგიერთი ორგანოს (ელენთა, თირკმლები, ღვიძლი, ნაწლავები, კანი და სხვ.) სისხლძარღვთა კედლებში ცილოვანი ბუნების ნივთიერების — ა მ ი ლ ო ი დ ი ს დაგროვება. ამილოიდი ჯერ კაპილარების ირგვლივ, სინუსოიდებში, არტერიოლებსა და მცირე ვენების კედლებში გროვდება, შემდეგ კი მთელ ორგანოში უჯრედებს შორის ვრცელდება, თანდათანობით იკავებს მისი ფუნქციური ელემენტების ადგილს და საბოლოოდ ორგანოს დალუპვას იწვევს. ა. ვითარდება ქრონ. ტუბერკულოზის, ქრონ. ჩირქოვანი ოსტეომიელიტის, კეთრის, მესამეული ათაშანგისა და ავთვისებიანი სიმსივნის დროს. მკურნალობენ ძირითად დაავადებას. კანის ა-ს მკურნალობენ A ვიტამინით. იხ. აგრეთვე *დისტროფია*.

**ამილოპექტინი** (ბერძნ. amylon — სახამებელი და pēktos — შემჭიდროებული, შედედებული), *სახამებლის* ერთ-ერთი ძირითადი პოლისაქარიდი, მისი მოლეკულური მასა 1 მლნ-მდე აღწევს. იოდით მოწითალო-იისფრად იფერება. ცივ წყალში თითქმის არ იხსნება. ცხელ წყალში წარმოქმნის სახამებლის ბუბკოს ლაბოვან ნაწილს. შედის კარტოფილის, სიმინდისა და ბრინჯის სახამებლის შედგენილობაში (76—81%).

**ამიმია** (ბერძნ. a — უარყ. ნაწ., mimeomai — ვბაძავ), მიმიკის შესუსტება ან სრული უქონლობა. ამ დროს სახე ნიღაბს წააგავს, არავითარ ემოციას არ გამოხატავს. ა. გვხვდება ზოგიერთი ფსიქ. დაავადების ან ცენტრ. და პერიფერიული ნერვული სისტემის დაზიანების დროს.

**ამინ,** ა მ ე ნ (ლათ. amen < ბერძნ. < ებრ. — ნამდვილად, ჭეშმარიტად), ქრისტ. ღვთისმსახურებაში დამამტკიცებელი, დამადასტურებელი დასკვნითი ფორმულა. წარმოთქვამენ ლოცვის, საგალობლის, ქადაგების ბოლოს ანდა საზეიმო ფიცის ან აღთქმის დადების დროს.

**ამინაზინი,** ლ ა რ გ ა ქ ტ ი ლ ი, გ ი ბ ე რ ნ ა ლ ი, ქ ლ ო რ პ რ ო მ ა ზ ი ნ ი, *ნეიროპლეგიურ საშუალებათა* ჯგუფის სამკურნალო პრეპარატი. მოყვითალო კრისტ. ფხვნილი. ადვილად იხსნება წყალში, სპირტსა და ქლოროფორმში. ამშვიდებს ცენტრ. ნერვულ სისტემას, ადუნებს ჩონჩხის კუნთებს, ანელებს აქტიურ მოძრაობებს, დაბლა სწევს სისხლის წნევას, აძლიერებს საძილე და ტკივილგამაყუჩებელ საშუალებათა მოქმედებას. იყენებენ ფსიქ., ნერვული და ზოგიერთი ალერგიული დაავადების, აგრეთვე ქირურგ. ოპერაციების, ორსულთა შეუჩერებელი პირღებინებისა და სხვა შემთხვევებში. არ ენიშნებათ ღვიძლისა და თირკმლების დაავადებათა, რევმოკარდიტის, გულის მანკის, ჰიპოტონიისა და სხვ. დროს.

*ა. მშვიდობაძე.*

**ამინ ალ-რეიჰანი,** იხ. ალ-*რეიჰანი*.

**ამინდი,** მეტეოროლ. ელემენტთა ერთობლიობა ანუ ატმოსფეროს მდგომარეობა დროის გარკვეულ მომენტსა თუ შუალედში. უმთავრესად განიხილავენ დედამიწის ზედაპირის ა-ს, ავიაციის განვითარების შემდეგ კი ატმოსფეროს მაღალი ფენების ა-საც. დროსა და სივრცეში ა. ძალზე ცვალებადია. განასხვავებენ ა-ის პერიოდულ, დღეღამურ ან წლიურ ცვლას და არაპერიოდულ ცვლილებებს (დათბობა ღამით, სითბო ზამთარში და სხვ.).

ა-ის არაპერიოდული ცვალებადობა ართულებს ა-ის პროგნოზს, საჭიროა ყველა მეტეოროლ. ელემენტისა და დროში მათი ცვალებადობის ზედმიწევნით ცოდნა. ელემენტები ერთმანეთთან მჭიდროდაა დაკავშირებული და ერთი მათგანის ცვლილების მიხედვით შეიძლება ვიმსჯელოთ დანარჩენების მოსალოდნელ ცვალებადობაზე. ა-ს იმ ელემენტებით ახასიათებენ, რ-ებიც გავლენას ახდენენ სახ. მეურნ. სხვადასხვა დარგის (სოფ. მეურნ., ავიაცია, რკინიგზის ტრანსპ. და სხვ.) კონკრ. საქმიანობაზე დროის გარკვეულ შუალედში (დღე-ღამე, დეკადა, თვე და ა. შ.). ა. შეიძლება დავახასიათოთ მეტეოროლ. ელემენტთა ურთიერთმოქმედების შედეგად შექმნილი პირობებით (მშრალი ა., წვიმიანი ა., ღრუბლიანი ა. და სხვ.).

*გ. გერსამია.*

**ამინდის ბიურო,** დაწესებულება, რ-იც მოსახლეობის და სახალხო მეურნეობის სხვადასხვა დარგს უზრუნველყოფს *ამინდის პროგნოზით*, ინფორმაციით მიმდინარე და გასული ამინდის შესახებ, სპეც. გაფრთხილებებით ამინდის განსაკუთრებით სახიფათო მოვლენის (ქარიშხალი, ქარბუქი, თავსხმა, ჭექა-ქუხილი, სეტყვა, ძლიერი ყინვა, ნისლი და სხვ.) შესახებ. სსრკ-ისა და ზოგიერთი სხვა ქვეყნის ა. ბ-ები პროგნოზებსა და ინფორმაციებს ადგენენ აგრეთვე მდინარეებისა და ზღვების რეჟიმისა და სას.-სამ. კულტურების ნათესების მდგომარეობის შესახებაც. რუსეთში პირველი ა. ბ. გაიხსნა 1872 პეტერბურგში მთავარ გეოფიზ. ობსერვატორიასთან. 1925 საქართველოს გეოფიზ. ობსერვატორიის სინოპტიკურ განყ-ბასთან დაარსდა ამინდის სამსახური, რ-იც ბეჭდავდა ყოველდღიურ სინოპტიკურ ბიულეტენებს ამინდის პროგნოზით. 1930-იდან მეტეოროლ. ქსელი გამოეყო საქართვ. გეოფიზ. ობსერვატორიას და გადაეცა ჰიდრომეტკომიტეტს (ახლა ჰიდრომეტეოროლოგიური სამსახურის სამმართველო), სადაც შეიქმნა ა. ბ., რ-იც საქართველოს ტერიტორიას ემსახურება.

**ამინდის პროგნოზი,** მოსალოდნელი ამინდის და მისი გამომწვევი ატმოსფერული პროცესების სავარაუდო ცნობათა შედგენა. ცნობილია ა. პ-ის სინოპტიკური, სინოპტიკურ-სტატისტ., ფიზ.-სტატისტ. და ჰიდროდინამ. (რიცხვითი) მეთოდები. ა. პ. მოიცავს მოსალოდნელ ატმოსფერულ პროცესთა და საკუთრივ ამინდის პროგნოზებს. შეიძლება იყოს მოკლევადიანი (1—2 დღე-ღამის ან 36 საათის) და გრძელვადიანი (3, 5, 7 დღე, ერთი თვე ან მთელი სეზონი). ა. პ. შეიცავს ცნობებს მთავარი მეტეოროლ. ელემენტებისა (ტემპ-რა, მოღრუბლულობა, ნალექები, ქარი) და ამინდის მოსალოდნელი მოვლენების (ნისლი, ქარბუქი, ჭექა-ქუხილი, სეტყვა, გრიგალი, ყინვა და სხვ.) შესახებ. სახ. მეურნ. სხვადასხვა დარგისთვის ადგენენ საგანგებო პროგნოზებს, მაგ., ავიაციისათვის, სოფ. მეურნეობისთვის, რკინიგზის ტრანსპორტისათვის და სხვ. საქართველოში ა. პ-ის მეცნ. დამუშავება 1924-იდან დაიწყო. ა. პ-ის მეთოდებს მეცნიერულად ამუშავებენ ამიერკავკ. სამეცნ.-კვლ. ჰიდრომეტეოროლ. ინ-ტში, სახ. მეურნეობას კი საქ. სსრ ჰიდრომეტეოროლ. სამსახურის სამმართველოს თბილისის ამინდის ბიურო ემსახურება.

*კ. პაპინაშვილი.*

**ამინდის რუკა,** ს ი ნ ო პ ტ ი კ უ რ ი რ უ კ ა, გეოგრ. რუკა, რ-ზედაც პირობითი ნიშნებითა და ციფრებით აღნიშნულია ამინდზე ერთდროული დაკვირვებების შედეგები. მიწისპირა სინოპტიკური რუკა საშუალებას გვაძლევს წარმოვიდგინოთ ატმოსფეროს მიწისპირა ფენაში მიმდინარე მეტეოროლ. პროცესები. სიმაღლის სინოპტიკური — შეფარდებითი ბარიული, ტოპოგრ. რუკები კი იძლევიან წნევის, ქარისა და ტემპ-რის ველების მოცემული იზობარული ზედაპირის სიმაღლეზე (აბსოლ. ტოპოგრ.) და ორ რომელიმე იზობარულ ზედაპირს შორის ჰაერის საშ. ტემპ-რის (შეფარდებითი ტოპოგრ.) განაწილების სურათს. ამინდის რუკები შეიძლება შედგეს დიდი (მთელი ნახევარსფერო) ან მცირე ტერიტორიისათვის (რამდენიმე მხარე ან რესპუბლიკა). საქართველოში მიწისპირა ამინდის რუკების სისტემატური შედგენა და გამოყენება 1926-იდან დაიწყო, ბარიული ტოპოგრ. რუკებისა — 1939-იდან. (სინოპტიკური რუკა იხ. 394-ე გვ-ზე).

*მ. ზახაშვილი.*

**ამინები,** აზოტშემცველი ორგ. ნაერთების კლასი, ამიაკში $NH_3$ წყალბადის ერთი, ორი ან სამივე ატომის ორგ. რადიკალებით ჩანაცვლების პროდუქტი. ა. შეიძლება იყოს პირველადი $RNH_2$, მეორეული $R_2NH$ და მესამეული $R_3N$ (სადაც $R-CH_3$, $C_2H_5$, $C_6H_5$ და სხვ.). ა-ის მოლეკულაში ამინოჯგუფის რაოდენობის მიხედვით განასხვავებენ მონო-, დი-, ტრი- და ა. შ. ა-ებს. ა. შეიძლება იყოს ალიფატური (მაგ., მეთილამინი $CH_3NH_2$), ალიციკლური (მაგ., ციკლოჰექსილამინი $C_6H_{11}NH_2$), არომატული (მაგ., ანილინი $C_6H_5NH_2$) და ჰეტეროციკლური, მაგ., 2-ამინოპირიდინი $C_5H_4N(NH_2)$. უმარტივესი ა. ამიაკის სუნიანი აირებია, უმაღლესი კი — სითხეები ან მყარი ნივთიერებანი. ბუნებაში ა. გვხვდება რთული ნაერთების სახით (*ალკალოიდები, ამინომჟავები* და სხვ.). ალიფატურ ა-ს ჩვეულებრივ ღებულობენ ამიაკის ალკილირებით. არომატულ ა-ს კი ნიტრონაერთების აღდგენით. ამიაკის მსგავსად, ა ფუძეებია (გვერდითი ამინოჯგუფიანი არომატული ა. ძლიერ სუსტი ფუძეებია). დიდი მნიშვნელობა აქვს ა-ის რეაქციას აზოტოვან მჟავასთან: პირველადი არომატული ა. მასთან წარმოქმნის დიაზონაერთებს; პირველადი ალიფატური ა. იძლევა სპირტებს, მეორეული — ნიტროზამინებს, მესამეული კი არ ურთიერთმოქმედებს. მრეწველობაში ა-ს ფართოდ იყენებენ საღებრებისა და სამკურნალო პრეპარატების წარმოებაში, პოლიამიდების მისაღებად, რ-თაგანაც ამზადებენ სინთეზურ ბოჭკოებს (კაპრონი, ნაილონი) და სხვ.










ამინები.

**ამინზადე** მუჰიდინ (1904, ხოჯენდი, ახლანდ. ლენინაბადი, — 1966), ტაჯიკი საბჭ. პოეტი და მთარგმნელი. სამწერლო მოღვაწეობა დაიწყო 20-იან წწ. ავტორია ლექსებისა და პოემების კრებულებისა: „სხივი“ (1935), „გამარჯვების ხმა“ (1944), „გულის გაზაფხული“ (1964) და სხვ. ა-ს შემოქმედების მთავარი თემაა სამშობლო, თავისუფალი ქალი, მშრომელი ადამიანები. მისი ლექსები პოპულარულია, ბევრი მათგანი სიმღერად იქცა. ა. ქართ. ლიტ-რის პირველი მთარგმნე-

ლია ტაჯ. ენაზე („ვეფხისტყაოსნის“ ნაწყვეტები; გ. ლეონიძის ეპოპეა „სტალინი. ბავშვობა და ყრმობა“, ცალკე წიგნად გამოიცა 1951).

**ამინი** აჰმედ (1. XI. 1878 — 30. V. 1954), ეგვიპტელი ისტორიკოსი და ფილოლოგი. განათლება მიიღო ალ-აზჰარის მუსლიმანურ უნ-ტში. მისი ენციკლოპედიური ნაშრომი „ეგვიპტური ზნე-ჩვეულებებისა და გამოთქმების ლექსიკონი“ (1953) შეიცავს მდიდარ ცნობებს ისტ., ეკონ., ლიტ-რის, აგრეთვე ეგვიპტელთა ზნე-ჩვეულებების შესახებ. XIX ს. II ნახ. და XX ს. უდიდესი მუსლიმანი მოაზროვნეებისა და რეფორმატორების შეხედულებათა გამოკვლევას მიუძღვნა შრომა დროის „გამოჩენილი რეფორმატორები“ (1948).

*ლიტ.*: Крачковский И. Ю., Соч., т. 3, М.—Л., 1956; Шарбатов Г. Ш., Ахмед Амин и его египетская энциклопедия, «Краткие сообщения Ин-та востоковедения, Арабский сборник», 1958, т. 32;,


ამინოდონტი.

**ამინირება,** სხვადასხვა ორგ. ნაერთში ამინოჯგუფის $NH_2$ შეყვანის მეთოდი. ა-ის ტიპობრივი მაგალითია ტუტე ლითონთა ამიდებისა და ჰეტეროციკლური ფუძეების ურთიერთქმედება. მაგ., დაახლოებით 200°C ტემპ-რაზე ნატრიუმის ამიდისა და პირიდინის ურთიერთქმედებისას წარმოიქმნება α-ამინოპირიდინი.

**ამინოდონტისებრნი** (Amynodontidae), პრიმიტიული მარტორქების ამომწყდარი ოჯახი. ცხოვრობდნენ პალეოგენში (ეოცენი, ოლიგოცენი) ევრაზიასა და ჩრდ. ამერიკაში. ბინადრობდნენ ჭაობებში და მდინარეთა ნაპირებზე. სხეულის ზომითა და პროპორციებით წააგავდნენ ბეჰემოთს. ჰქონდათ მოკლე და მსხვილი ფეხები (წინა ფეხებზე 4-4 თითი, უკანაზე 3-3), დიდი ქალა, მძლავრი ეშვები, რედუცირებული საჭრელები და მცირე ძირითადი კბილები.

**ამინოერბოს მჟავა,** ორგ. ნაერთი; კარბოქსილისა და ამინოჯგუფის მიხედვით განარჩევენ α-, β- და γ- ა. მ-ს. მაღალდნობადი კრისტალური ნივთიერებაა, იხსნება წყალში და არ იხსნება ეთერში. α-და β-ოპტიკურად აქტიური ა. მ-ებია. α- და γ- ა. მ. გავრცელებულია ცხოველურ და მცენარეულ ქსოვილებში. γ- ა. მ. შედარებით დიდი რაოდენობით არის ნერვულ ქსოვილში. β - ა. მ. ცოცხალ ორგანიზმებში აღმოჩენილი არ არის.

**ε-ამინოკაპრონმჟავა,** $NH_2(CH_2)_5COOH$, ორგანული მჟავა, უფერო კრისტალებია, წყალში კარგად იხსნება, ორგ. გამხსნელების უმრავლესობაში კი — არა. ა-ს ჩვეულებრივ ღებულობენ *კაპროლაქტამის* ჰიდროლიზით. იყენებენ ზოგიერთი *ამინომჟავას*, მაგ., *ლიზინის* სინთეზისათვის.

**ამინომჟავები,** ორგანული ნაერთების კლასი, რ-ებსაც მჟავების თვისებებიც აქვთ და ამინებისაც, ე. ი. კარბოქსილის ჯგუფთან (COOH) ერთად შეიცავენ ამინოჯგუფსაც ($NH_2$). კარბოქსილის ჯგუფის მიმართ ამინოჯგუფის მდგრადობის მიხედვით განარჩევენ α-, β-, γ- და სხვა ა-ს. უდიდესი მნიშვნელობა აქვთ ორგანიზმის ცხოველმოქმედებისათვის, ვინაიდან ყველა *ცილა* ა-გან არის აგებული. სრული ჰიდროლიზის დროს ცილები იშლება თავისუფალ ა-ად, რ-ებიც ცილის მონომერებს წარმოადგენენ. ცილის ბიოსინთეზის დროს პოლიპეპტიდურ ჯაჭვში ა-ის თანამიმდევრობა შეპირობებულია *გენეტიკური კოდით*, რაც თავის მხრივ ცილის რაობას განსაზღვრავს. ცილების შედგენილობაში შემავალი 20 სხვადასხვა ამინომჟავა განეკუთვნება α-ა-ს, რ-თა ზოგადი ფორმულაა $RCH(NH_2)COOH$. ბუნებაში გვხდება აგრეთვე β-ა., $RCH(NH_2)CH_2COOH$, მაგ., β-ალანინი $CH_2NH_2CH_2COOH$. ა-ს შორის განარჩევენ მონოამინოკარბონმჟავებს (შეიცავენ ერთ $NH_2$ ჯგუფს და ერთ COOH ჯგუფს), მონოამინოდიკარბონმჟავებს (ერთი $NH_2$ ჯგუფი და ორი COOH ჯგუფი) და დიამინომონოკარბონმჟავებს (ორი $NH_2$ ჯგუფი და ერთი COOH ჯგუფი). ცალკე გამოყოფენ ჰეტეროციკლურ ა-ს.

მონოამინოკარბონმჟავებია *გლიცინი, ალანინი, ცისტეინი, მეთიონინი, ვალინი*; მონოამინოდიკარბონმჟავებია *ასპარაგინმჟავა, გლუტამინმჟავა*; დიამინომონოკარბონის მჟავებია *ლიზინი, არგინინი;* ჰეტეროციკლური ა-ა პროლინი, *ჰისტიდინი*, ტრიპტოფანი და ოქსიპროლინი.

ა. უფერო კრისტალებია, იხსნება წყალში, ახასიათებს მაღალი დნობის ტემპ-რა (220—315°C), რაც დაკავშირებულია ა-ის მოლეკულის ამფოტერობასთან. მრავალ მცენარესა და ბაქტერიას შეუძლია მარტივი ორგანული ნაერთებიდან შექმნას მისთვის აუცილებელი ყველა ამინომჟავა. ა-ის უმრავლესობა ადამიანისა და ცხოველის ორგანიზმში სინთეზირდება ნივთიერებათა ცვლის ჩვეულებრივი უაზოტო პროდუქტებისა და შეთვისებადი აზოტი-

სინოპტიკური რუკა




—1035— იზობარები (ციფრებით-ატმოსფეროს წნევა მილიბარობით)

თბილი ფრონტი

ცივი ფრონტი

დ დაბალი წნევის არე (ციკლონი)

მ მაღალი წნევის არე (ანტიციკლონი)

ა ბ გ ცა ა-მოწმენდილი; ბ-მოღრუბლული; გ-ცრიატი

5 ისარი-ქარის მიმართულება, ისრის ფრთები-ქარის ძალა ბალობით. გრძელი ფრთა-2 ბალი, მოკლე-1 ბალი. ციფრები წრეებთან-ჰაერის ტემპერატურა

ნისლი

წვიმა

თოვლი

საგან. ასეთ ა-ს შეცვლადი ეწოდება. მხოლოდ 10 ამინომჟავა (ვალინი, *იზოლეიცინი*, *ლეიცინი*, ლიზინი, *მეთიონინი*, *ტრეონინი*, *ტრიპტოფანი*, *ფენილალანინი*, არგინინი და ჰისტიდინი) არ წარმოიქმნება ადამიანისა და ცხოველის ორგანიზმში (შეუცვლადი ა.); ამიტომ ორგანიზმშა ისინი საკვებთან ერთად უნდა მიიღოს. შეუცვლადი ა-ის (უფრო ხშირად ტრიპტოფანის, ლიზინის, მეთიონინის) ნაკლებობის ანდა თუნდაც ერთ-ერთის გამორიცხვის შემთხვევაში ცილებისა და მრავალი სხვა, ბიოლოგიურად მნიშვნელოვანი ნივთიერებების სინთეზი შეუძლებელი ხდება.

ორგანიზმის ცხოველმოქმედებისათვის დიდი მნიშვნელობა აქვს ა-ის უნარს ჩამოაშორონ ნაერთებს $CO_2$ და წარმოქმნან ამინები (დეკარბოქსილირება) ან სხვა მჟავისათვის გადასაცემი ამინოჯგუფი (*გადაამინირება*), დაშალონ და გამოყონ ამიაკის მოლეკულა (*დეზამინირება*) და სხვ.

ა-ის ერთ-ერთი ნაწარმი — ω-ამინოკაპრონმჟავას ლაქტამი (იხ. *კაპროლაქტამი*) კაპრონის წარმოების საწყისი პროდუქტია.

ცნობილია ა-ის მიღების მრავალი მეთოდი ზოგი ამინომჟავა მიიღება ცილების ჰიდროლიზით, მაგ., გლუტამინმჟავას გამოყოფენ *კაზეინისა* და მარცვლოვანთა წებოვანადან; *თიროზინს* — აბრეშუმის *ფიბროინიდან*; არგინინს — ჟელატინიდან; *ჰისტიდინს* — სისხლის ცილიდან. ზოგ ამინომჟავას (მეთიონინი, ლიზინი და გლუტამინმჟავა) სინთეზურადაც იღებენ.

მედიცინაში ა-ს იყენებენ ავადმყოფის პარენტერალური (ე. ი. კუჭ-ნაწლავის ტრაქტის გარეშე) კვებისათვის; აგრეთვე სისხლნაკლებობის, სიდამწვრის, კუჭის წყლულის, ღვიძლისა და ნერვულ-ფსიქიკურ დაავადებათა სამკურნალოდ.

ა. **ცხოველის კვებაში.** სას-სამ. ცხოველის ულუფა უნდა შეიცავდეს ორგანიზმისათვის საჭირო ყველა ამინომჟავას, განსაკუთრებით კი შეუცვლადს. მცოხნავი ცხოველის წინაკუჭების მიკროფლორას აქვს ორგანიზმისათვის საჭირო ა-ის სინთეზის უნარი. ამ ცხოველისათვის ა-ის ნორმირებას არ ახდენენ. ხბო, რ-ის წინაკუჭები ჯერ საკმაოდ არ არის განვითარებული, შეუცვლად ა-ს საჭიროებს. ღორისა და ფრინველის ულუფას ა-ის შემცველობის მიხედვით აბალანსებენ. ცხოველის ორგანიზმზე უარყოფით გავლენას ახდენს ა-ის სიჭარბეც.

**ამინოპეპტიდაზები,** ნაწლავის წვენის ფერმენტების ჯგუფი; აჩქარებს *პოლიპეპტიდების* ჰიდროლიზურ დაშლას, რის შედეგადაც წარმოიქმნება თავისუფალი *ამინომჟავები* (იხ. *საჭმლის მონელება*, *ფერმენტები*).

**ამინოპლასტები,** *კარბამიდული ფისების* საფუძველზე დამზადებული პლასტმასები, მრეწველობა უშვებს ა-ის წნეხფხვნილებს, ფენოვან პლასტიკებსა და ფოროვან მასალებს. ა-გან ამზადებენ ფართო მოხმარების საგნებსა და ტექ. დეტალებს. ფენოვან პლასტიკებს ხმარობენ მოსაპირკეთებელ მასალად და დეკორ. მიზნებისათვის. ა-ს იყენებენ აგრეთვე წებოების, თბოსაიზოლაციო და სხვ. მასალის დასამზადებლად.

**ამინოტრანსფერაზები,** ამინოფერაზები, ტრანსამინაზები, *ტრანსფერაზების* ჯგუფის ფერმენტები. ასრულებენ კატალიზატორის როლს ამინოჯგუფის ($NH_2$) გადატანისას α ამინომჟავებიდან γ-კეტომჟავებზე; გვხვდება უმრავლეს ცხოველურ და მცენარეულ ქსოვილებში; დიდი მნიშვნელობა აქვს აზოტოვან ცვლაში. ა-ის როლი გადაამინირების პროცესში აღმოაჩინეს საბჭ. ბიოქიმიკოსებმა ა. ბრაუნშტეინმა და მ. კრიცმანმა (1937).

**ამინოქსიდაზები,** ფერმენტების ჯგუფი — ამინების ჟანგვითი დეზამინირების კატალიზატორები. განეკუთვნებიან *ოქსიდორედუქტაზებს*. ა. გვხვდება ადამიანისა და ცხოველთა ღვიძლში, თირკმლებში, მცენარეებსა და ბაქტერიებში. მონოამინოქსიდაზა *მიტოქონდრიებში* გვხვდება და ახდენს მონოამინების, მ. შ. *ადრენალინის*, სეროტონინისა და სხვა ბიოგენური ამინების დეზამინირებას. დიამინოქსიდაზა მოქმედებს *ჰისტამინსა* და სხვა დიამინებზე. სისხლის ა. პოლიამინების დეზამინირებას ახდენს. ა. აუვნებლებენ აგრეთვე ნაწლავებში ლპობის ბაქტერიების ცხოველმოქმედების შედეგად წარმოქმნილ ამინებს.

**ამინოშაქრები,** ორგანული ნაერთები, რ-თა მოლეკულები შეიცავს შაქრებისათვის დამახასიათებელ ჯგუფებს — ალდეჰიდურს (CHO) ან კეტონურს (CO), რამდენიმე ჰიდროქსილურ (OH) და ერთ ან რამდენიმე ამინოჯგუფს ($NH_2$). გვხვდება ცხოველებისა და მცენარეთა ქსოვილებში, მიკროორგანიზმებში, რთული ცილებისა და ლიპიდების, პოლისაქარიდების, გლიკოზიდებისა და სხვ. შედგენილობაში; ა-ს შეიცავს აგრეთვე მრავალი ჰორმონი, ანტიბიოტიკი და სხვ. ბიოლოგიურად მნიშვნელოვანი ნივთიერებები. ა-იდან ყველაზე მეტად გავრცელებულია გლუკოზამინი და გალაქტოზამინი. მრავალი ამინოშაქარი მიღებულია ხელოვნურადაც.

**ამიო** (Amyot) ჟაკ (30. X. 1513, მელიუნი, — 6. II. 1593, ოქსერი), ფრანგი მწერალი, ჰუმანისტი და სწავლული ელინისტი. იყო შარლ IX-ის და ანრი III-ის კარის მოძღვარი, ოქსერის ეპისკოპოსი. ფრანგ. ენაზე თარგმნა ჰელიოდორეს „ეთიოპია", *დიოდორე სიცილიელის* შვიდი წიგნი, *ლონგეს* რომანი „დაფნისი და ქლოე". XVIII ს. საგანმანათ. და ევრ. ლიტ-რაზე განსაკუთრებული გავლენა მოახდინა ა-ს მიერ თარგმნილმა *პლუტარქეს* „სახელგანთქმულ ბერძენთა და რომაელთა ცხოვრებამ" (1559). ა-მ საგრძნობი წვლილი შეიტანა ფრანგ. სალიტერატურო ენის ჩამოყალიბების პროცესში; მისი ნათელი, მკაფიო და ზუსტი სტილი მისაბაძ ნიმუშად იყო მიჩნეული თანამედროვეთათვის.

**ამიოტროფული გვერდითი სკლეროზი** (ბერძნ. a უარყ. ნაწ., mys—კუნთი და trophē — კვება), ცენტრ. ნერვული სისტემის ქრონ. დაავადება, რ-საც უმთავრესად ზურგისა და მოგრძო ტვინის (პირამიდული სისტემა, ზურგის ტვინის წინა რქები) დაზიანება იწვევს. პირველად აღწერა ფრანგმა ნევროპათოლოგმა ჟ. შარკომ 1865. ა. გ. ს. უპირატესად 30—50 წლის ასაკში გვხვდება და ნერვული სისტემის ორგ. დაავადებათა 3% შეადგენს. დაავადების გამომწვევი მიზეზი უცნობია. არსებობს თეორიები მისი მემკვიდრეობით-დეგენერაციული და ვირუსული წარმოშობის შესახებ. დაავადება იწყება ხელ-ფეხის სისუსტით, შემდეგ მოიშლება მეტყველება და ყლაპვა (ავადმყოფი დუდღუნებს ან სრულიად ვერ ლაპარაკობს, საჭმლის ნაწილები სასულესა და ცხვირში ხვდება), ძლიერდება მყესთა რეფლექსები; ვითარდება პარეზები, პათოლ. რეფლექსები (ბაბინსკის, როსოლიმოს და სხვ.) და კუნთების ატროფია. მკურნალობა: პრეპარატები, რ-ებიც აწესრიგებენ ნივთიერებათა ცვლას დაზიანებულ ქსოვილში (ლიპოცერებრინი, ცერებროლიზინი, დიბაზოლი, პროზერინი, რეტაბოლილი, $B_1$, $B_{12}$, E ვიტამინები), ფიზიოთერაპია და სხვ.

**ამირა** (არაბ. მბრძანებელი, მეთაური, მმართველი), მთავრის შესატყვისი ტიტული აღმოსავლეთის მაჰმადიანურ ქვეყნებში. ისლამამდელ ხანაში (VII ს-მდე) ეწოდებოდათ სარდლებს, VII ს. 30-იანი წწ-იდან არაბთა სახალიფოს პროვინციების მმართველებს. ტერმინი „ა." (ძირითადად „ემირის" ფორმით) გავრცელდა არაბთა მიერ დაპყრობილ ქვეყნებში (მაგ. ბუხარის ემირი). სახალიფოს დაშლის შემდეგ მას ატარებდნენ ადგილ. დამოუკიდებელი მმართველები, რ-ებიც საერო და სასულიერო ხელისუფლებას ახორციელებდნენ. შემდეგ ა-ს საპატიო ტიტული ენიჭებოდათ წინასწარმეტყველ მაჰმადის „ჩამომავლებს". ა-ს უწოდებენ საუდის არაბეთის მეფის ვაჟიშვილებს. ა-დ იწოდებიან ბაჰრეინის, კატარის, კუვეიტის და სხვ. მბრძანებლები.




ა-ს მეშვეობით ნაწარმოებია სხვადასხვა ტერმინი: *ამირბარი*, ამირ ალ-ჰაჯი (მომლოცავთა ქარავნის მეთაური), მირმირანი (ამირ ალ-უმარას სპარს. ვარიანტი იხ. აგრეთვე *ამირ ალ-მუმინინი*, *ამირ ალ-უმარა*). საქართველოში „ა.", როგორც არაბთა ხელისუფლების წარმომადგენლის აღმნიშვნელი ტერმინი, VIII ს-იდან გაჩნდა. თბილისის ა-ს ნიშნავდა ხალიფა ან ამიერკავკ. *ვალი*. IX ს. შუა წლებიდან თბილისის ა-ები დამოუკიდებელნი გახდნენ ხალიფისაგან და ფაქტობრივად ადგილ. ხელისუფლებად იქცნენ. XI ს-ში თბილისს გარდა არაბი ა-ები ისხდნენ რუსთავსა და დმანისში. ამავე საუკუნეში იხსენიება პირველი ქართველი მოხელე რუსთავის მფლობელი ლიპარიტ ამირაც. არაბთა ბატონობისაგან თბილისის განთავისუფლების შემდეგ 1122-იდან ვიდრე XII ს-ის ბოლომდე, ა. ერქვა ქალაქის განმგებლად დანიშნულ ქართველ დიდებულს. ა-ს მხოლოდ სახელი შერჩა არაბული. ნამდვილად იგი იყო საქართველოს მეფის მოხელე და მისი უფლება-მოვალეობა დაახლოებით ემთხვეოდა შემდგომი ხანის მოურავის უფლება-მოვალეობას. თბილისის გარდა, ა-ს თანამდებობა დადასტურებულია ქუთაისში, დმანისში, რუსთავში, ჟინვანსა და სხვა ქალაქებში. ქალაქის ა-ს თანამდებობიდან განვითარდა *ამირთა ამირას* თანამდებობა.

*ლიტ.*: გაბაშვილი ვ., თბილისის მმართველობა X—XI საუკუნეებში, «თსუ შრომები», 1964, ტ. 108. აღმოსავლეთმცოდნეობის სერია, 4; ლორთქიფანიძე მ., ქალაქის მოხელეთა საკითხისათვის ფეოდალურ საქართველოში, «მასალები საქართველოსა და კავკასიის ისტორიისათვის», 1954, ნაკვ. 30; Месхиа Ш. А., Города и городской строй феодальной Грузии XVII—XVIII вв., Тб., 1959.

**ამირაბადის კულტურა,** გვიანდელი ბრინჯაოს ხანის (ძვ. წ. IX—VIII სს.) არქეოლ. კულტურა ძვ. *ხვარაზმის* ტერიტორიაზე. სახელი ეწოდა ამირაბადის არხის მიხედვით (ყარაყალპაკეთის ასსრ), რ-ის მიდამოებში 1937—40 წწ. საბჭ. მეცნიერმა ს. ტოლსტოვმა გათხარა ნამოსახლარები. ა. კ-თვის დამახასიათებელია ნახევრად მიწური საცხოვრებელი ნაგებობანი. მოსახლ. ცხოვრობდა გვაროვნულ თემებად და მისდევდა სარწყავ მიწათმოქმედებასა და მესაქონლეობას. კერამიკა ხელით ნაძერწია, ხშირად ზედაპირგაპრიალებული. აღმოჩენილია ბრინჯაოს ფოთლისებური ისრისპირები და ნამგლები, აგრეთვე ნამგლის ჩამოსასხმელი ყალიბები.

*ლიტ.*: Толстов С. П., Древний Хорезм, М., 1948.

**ამირ ალ-მუმინინი** (არაბ. მართლმორწმუნეთა მბრძანებელი), ხალიფთა ტიტული, პირველად უწოდა თავის თავს უმარ I-მა. ამით ხაზი გაესვა ახლად დაარსებული არაბ. თეოკრატიული სახელმწ. მეთაურის — ხალიფის საერო ფუნქციას. ა. მ-ად, ომაიანი და აბასიანი ხალიფების გარდა, იწოდებოდნენ მათი მოწინააღმდეგენი, რ-ებსაც ტახტის პრეტენზია ჰქონდათ (ალიდები, კარმატე-


პ. ამირანაშვილი კაკოს როლში, ზ. ფალიაშვილის ოპერა «დაისი».


მ. ამირანაშვილი.


პ. ამირანაშვილი.


შ. ამირანაშვილი.

ბი, ფატიმიდები). ბაღდადის დაცემის შემდეგ (1258) ა. მ-ის ტიტულს ატარებდნენ წვრილი მუსლიმანური დინასტიების წარმომადგენლებიც. ა. მ. ქართულ წყაროებში ამირ-მუმნის ან ამირ-მუმლის ფორმით გვხვდება. *ე. სიხარულიძე.*

**ამირ ალ-უმარა** (არაბ. — ამირთამირა, მთავარსარდალი), თურქ. გვარდიის მეთაური აბასიანთა სახალიფოში. თანამდებობა შემოიღეს 908. თავდაპირველად ა. უ. სამხედრო ხელისუფალს ნიშნავდა, მაგრამ, ხალიფის ხელისუფლების დასუსტებასა და თურქ. გვარდიის გაძლიერებასთან ერთად, 936-იდან ა. უ-მ მიითვისა საერო ფუნქციებიც და დაუპირისპირდა ვეზირს.

ეგვ. მამლუქთა სახელმწიფოში ტერმ. ა. უ. *ბეგლარბეგის* სინონიმად იხმარებოდა. ოსმალეთში იგი ცნობილი იყო მირმირანის ფორმით. მირმირანს მნიშვნელოვან საბეგლარბეგოთა მმართველებს უწოდებდნენ. *ე. სიხარულიძე.*

**ამირანაშვილი** მედეა პეტრეს ასული (დ. 10. IX. 1930, თბილისი), ქართვ. საბჭ. მომღერალი (სოპრანო), საქ. სსრ სახ. არტისტი (1965). ზ. ფალიაშვილის სახ. პრემიის ლაურეატი (1971). 1954 დაამთავრა ვ. სარაჯიშვილის სახ. თბილისის სახელმწ. კონსერვატორია (პროფ. ს. ინაშვილის კლასი). იმავე წელს შედგა მისი დებიუტი ზ. ფალიაშვილის სახ. თბილისის ოპერისა და ბალეტის თეატრის სცენაზე (მარგარიტა, გუნოს „ფაუსტი“), რის შემდეგ ამ თეატრის წამყვანი სოლისტია და ასრულებს სოპრანოს მთავარ პარტიებს: მარო, ეთერი და მარეხი (ფალიაშვილის „დაისი“ და „აბესალომ და ეთერი“), მზია (თაქთაქიშვილის „მინდია“), ლელა (ლაღიძის „ლელა“), ტატიანა (ჩაიკოვსკის „ევგენი ონეგინი“), ზემფირა (რახმანინოვის „ალეკო“), ბატერფლაი (საერთაშ. პრემია, ტოკიო, 1970), მიმი (პუჩინის „ჩიო-ჩიო-სანი“ და „ბოჰემა“), ლეონორა, ვიოლეტა (ვერდის „ტრუბადური“ და „ტრავიატა“), ელზა (რ. ვაგნერის „ლოენგრინი“) და სხვა. ა-თვის დამახასიათებელია ფართო ვოკალურ-არტისტული დიაპაზონი, შინაგანი ექსპრესია და შემოქმედებითი დისციპლინა. *ა. წულუკიძე.*

**ამირანაშვილი** პეტრე ვარლამის ძე (დ. 16. XI. 1907, სოფ. ნიგოითი, ახლანდ. ლანჩხუთის რ-ნი), ქართველი საბჭოთა მომღერალი (ბარიტონი), სსრკ სახ. არტისტი (1950), სომხ. სსრ სახ. არტისტი (1974). ზ. ფალიაშვილის სახ. პრემიის ლაურეატი (1971), 1930 დაამთავრა თბილისის სახელმწ. კონსერვატორია (პროფ. ო. ბახუტაშვილ-შულგინას კლასი). იმავე წლიდან თბილ. ოპერისა და ბალეტის თეატრის სოლისტია. ა-ს დიდი ღვაწლი მიუძღვის ქართ. საბჭ. საოპერო ხელოვნ. ჩამოყალიბებასა და განვითარებაში. მის შემოქმედებას ახასიათებს ეროვნ. თვითმყოფობა, მგზნებარე ტემპერამენტი და ვოკალურ-დრამატ. განსახიერების სანიმუშო მთლიანობა. ა-მა ხელი შეუწყო ქართვ. საბჭოთა კომპოზიტორების ახალი ოპერების წარმატებას. აღსანიშნავია მისი კაკო (ანდრიაშვილის „კაკო ყაჩაღი“), ავთანდილი (მშველიძის „ამბავი ტარიელისა“, სახელმწ. პრემია, 1947), გოჩა (აზმაიფარაშვილის „ხევისბერი გოჩა“) და განსაკუთრებით ჩალხია (თაქთაქიშვილის „მინდია“). ა-ის არტისტიზმი სრული ძალით გამოვლინდა არაქართულ ოპერებშიც, ევგენი ონეგინის (ჩაიკოვსკის „ევგენი ონეგინი“), გრიაზნოის (რიმსკი-კორსაკოვის „მეფის საცოლე“), ამონასროს, რიგოლეტოს, დი-ლუნას, იაგოს (ვერდის „აიდა“, „რიგოლეტო“, „ტრუბადური“, „ოტელო“), ესკამილიოს (ბიზეს „კარმენი“), ფიგაროს (როსინის „სევილიელი დალაქი“), ტონიოს (ლეონკავალოს „ჯამბაზები“), სკარპიას (პუჩინის „ტოსკა“) და სხვ. პარტიებში. იგი წარმატებით გამოდის მოსკოვის, ლენინგრადის, კიევის, მინსკისა და საბჭ. კავშირის სხვა ქალაქების, აგრეთვე სახალხო დემოკრ. ქვეყნების საოპერო სცენებზე. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით და 4 სხვა ორდენითა და მედლით.

*ლიტ.*: გვახარია ვ., მესხი ნ., პეტრე ამირანაშვილი, თბ., 1962. *ა. წულუკიძე.*

**ამირანაშვილი** შალვა იასონის ძე (26. III. 1899, ქ. ონი, — 9. II. 1975, თბილისი), ქართველი საბჭოთა მეცნიერი, ხელოვნებათმცოდნე. სკკპ წევრი 1939-იდან. სსრკ მეცნ. აკად. წ.-კორ. (1943), საქ. სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1955), საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1959), პროფესორი (1936-იდან), სსრკ მუზეუმების ეროვნ. კომიტეტისა და მუზეუმების საერთაშ. საბჭოს წევრი (1957). საქ. სსრ VI და VII მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. 1922 დაამთავრა თსუ სიბრძნისმეტყველების ფაკ-ტი. 1923—25 მუშაობდა მოსკოვსა და ლენინგრადში. საქართველოში დაბრუნების შემდეგ ეწევა პედ. მოღვაწეობას თსუ-სა და სამხატვრო აკადემიაში. თსუ-ს ხელოვნ. ისტ. და თეორიის კათედრის გამგე (1925-იდან), 1939-იდან 1975-მდე საქ. სსრ ხელოვნების სახელმწ. მუზეუმის დირექტორია. ა. ქართული ხელოვნების ისტორიის ერთ-ერთი პირველი მკვლევარია საქართველოში. მისი განმაზოგადებელი ნაშრომები ხელოვნების აქტუალურ საკითხებს ეხება. დიდი ღვაწლი მიუძღვის ქართვ. ხალხის მატერ. კულტურის ძეგლთა დაცვისა და შეგროვების საქმეში. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, სამი სხვა ორდენითა და მედლებით.

*თხზ.*: ბექა ოპიზარი, თბ , 1956; უბისი, ტფ., 1929; ქართული ხელოვნების ისტორია, თბ , 1971; ხახულის კარედი, თბ., 1972; Иранская живопись XVIII—XIX вв , Тб , 1941; Иранская станковая живопись, Тб., 1940; История грузинской монументальной живописи, т. 1, Тб , 1957; Пиросманашвили, М., 1967; Les émaux de Géorgie, P., 1962. *ი. უზნაძე.*

**„ამირანდარეჯანიანი“**, საფალავნოსათავგადასავლო ჟანრის ნაწარმოები, რ-ითაც დაიწყო საერო ნაკადი ქართ. მწერლობაში და საფუძველი ჩაეყარა ქართ. საგმირო-სარაინდო რომანის განვითარებას. მისი წარმოშობის შესახებ ზუსტი ცნობები არ მოგვეპოვება. ლექსიკური და მორფოლ. არქაიზმების, აგრეთვე სხვა ნიშნების მიხედვით შექმნილი უნდა იყოს XI—XII სს. მიჯნაზე. „ა.“ კლასიკურ ხანაშივე ყოფილა პოპულარული. „ვეფხისტყაოსნის“ ბიბლიოგრაფიულ სტროფში მის ავტორად *მოსე ხონელია* მიჩნეული. „ვეფხისტყაოსანშივე“ ვითარდება „ა-ის“ ზოგი მოტივი. თხზულებას იცნობს თამარის მემატიანეც. „ა-ის“ თორმეტ კარში რამდენიმე სახელოვანი გმირის ამბავია მოთხრობილი. მთავარი პერსონაჟია ამირან დარეჯანისძე, რ-ის საგმირო-საფალავნო საქმეთა გადმოცემას ხუთი კარი ეთმობა. სხვადასხვა გმირების თავგადასავალთა თხრობა ორგანულად არაა შეკავშირებული. ამგვარი აგებულება „ა-ს“ უკარგავს მთლიანობას და საფიქრებელს ხდის, რომ ცალკეული ამბები ჩამოყალიბებულია დამოუკიდებლად, ისინი მხოლოდ შემდგომ გაუერთიანებიათ. მკვლევართა დიდი ნაწილი „ა-ის“ ერთ-ერთ ძირითად წყაროდ ხალხურ „*ამირანიანს*“ მიიჩნევს. „ა-ში“, ისევე როგორც კლასიკური ხანის ქართ. საერო მწერლობის სხვა ძეგლებში, გამოხატულია პატრონყმური საზ-ბის მსოფლმხედველობა, ცენტრალიზებული ფეოდ. სახელმწიფოს დაცვისა და პატრონის ერთგული სამსახურის იდეა, რაც საერთოა კლასიკური ხანის ქართ. ლიტ-რისათვის. წინაა წამოწეული თავგადასავლის, მოქმედების, ხიფათის მოტივები. გმირთა სახეები სქემატურად და ერთფეროვნადაა დახატული: ყოველი მათგანი თითქმის ერთნაირად არის დაჯილდოებული ფიზ. ძალით, სიმარჯვით, დამარცხებულთა შეწყალებისა და გაჭირვებულთა დახმარების სურვილით, გულუხვობითა და სხვ. რაინდული თვისებებით. ნაკლები ყურადღება ექცევა მათი სულიერი სამყაროს, გრძნობების, განცდების ასახვას. „ა-თვის“ უცხოა ამაღლებული სიყვარულის გრძნობა; სიყვარული აქ ფეოდ. მორჩილების საგანია. მიჯნურობა გულისხმობს ქალის ბრძოლით მოპოვებას. „ა-ს“ გასდევს ხალხური ეპოსის ზღაპრულ-ფანტასტიკური მოტივები. თხზულების ენა სადა და ლაკონიურია.

„ა.“ ერთსა და იმავე დროს ქართ. განწყობილებასაც გამოხატავს და სპარსულსაც. აქ, ერთი მხრით, წარმოდგენილია ქართ. სოც.-პოლიტ. ცხოვრების სურათის ანარეკლი, მეორე მხრით, მაჰმადიანური ზნე-ჩვეულებების კვალი. ამ გარემოებამ განაპირობა დავა „ა-ის“ ქართ. თუ სპარს. წარმოშობის თაობაზე. თხზულების სპარს. წარმოშობის ვერსიას იცავდნენ მ. ბროსე, ნ. მარი და სხვ. რომანში ასახული ქართ. წეს-ჩვეულებების, აგრეთვე შედარებითი შესწავლის (სპარსულში არ მოიპოვება მსგავსი შინაარსის თხზულება) საფუძველზე ივ. ჯავახიშვილი, მ. ჯანაშვილი, ი. აბულაძე, კ. კეკელიძე, ა. ბარამიძე, კ. დონდუა, მ. ჩიქოვანი, შ. ნუცუბიძე და სხვ. „ა-ის“ ქართულ წარმოშობას ამტკიცებენ. სპარს. ტენდენციის კვალს ისინი თხზულების წარმოშობა-სადაურობის გარკვევისათვის არაარსებით, მეორეულ მოვლენად მიიჩნევენ. „ა-ის“ ტექსტი გვიანდელი, XVII და მომდევნო სს. ხელნაწერებითაა მოღწეული რომანის ვრცელი რედაქცია XVIII ს რედაქტორ-კომპილატორებს ეკუთვნით. „ა.“ ხუთჯერ გამოიცა — 1896, 1939, 1949, 1960, 1967. ითარგმნა ინგლისურად (რ. სტივენსონის მიერ, ლონდონი, 1958) და რუსულად (ბ. აბულაძის მიერ, თბ., 1965).

*ტექსტი*: მოსე ხონელი, ამირანდარეჯანიანი, ლ. ათანელიშვილის გამოც., თბ., 1967.

*ლიტ.*: ბარამიძე ა., ნარკვევები ქართული ლიტერატურის ისტორიიდან, [ტ.] 1, თბ , 1945; კეკელიძე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, [ტ.] 2, თბ., 1958; ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 2, თბ., 1966. *გ. იმედაშვილი.*

**ამირანი,** ქართული ხალხური ეპოსის გმირი, „*ამირანიანის*“ მთავარი პერსონაჟი, ნადირობის ქალღმერთის *დალისა* და უცნობი მონადირის შვილი. მას ოქროს კბილი აქვს და საცრისოდენა თვალები, მგლის მუხლი, 12 უღელი ხარკამეჩის ღონე და ზვავის სისწრაფე. ხალხისათვის თავდადებული გმირი ღმერთმა

კავკასიონზე მიაჯაჭვა. მიჯაჭვული ა-ის სახე შემდეგ ეროვნ. ჩაგვრისაგან ხსნის იდეას დაუკავშირდა და თავისებური გამოხატულება პოვა ლიტ-რასა და ხელოვნებაში. გილგამეშისა და პრომეთეს მსგავსად ა. საკაცობრიო მნიშვნელობის მხატვრული სახეა, რ-იც დაახლოებით 3500 წლის წინათ უნდა იყოს შექმნილი.

*ლიტ.*: ვ ი რ ს ა ლ ა ძ ე ე., ქართული სამონადირო ეპოსი, თბ., 1964; ნ უ ც უ ბ ი ძ ე შ., ქართული ფილოსოფიის ისტორია, ტ. 1, თბ., 1956; ჩ ი ქ ო ვ ა ნ ი მ., მიჯაჭვული ამირანი, თბ., 1947 (ტექსტებითურთ); ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 1, თბ., 1960; Ч и к о в а н и М. Я., Народный грузинский эпос о прикованном Амиране, М., 1966.

*მ. ჩიქოვანი.*

**„ამირანი“,** ქართველ ტანმოვარჯიშეთა სპორტული საზ-ბა (1917—18), ჩამოყალიბდა „ქართველ მხედართა კავშირთან“ გ. ბერელაშვილისა და დ. *ჯავრიშვილის* თაოსნობით. 8 თვის არსებობის მანძილზე 80-მდე წევრი შემოიკრიბა და ერთი საჩვენებელი გამოსვლა მოაწყო ქართულ კლუბში. 1918 „ა.“ „შევარდენს“ შეუერთდა.

*გ. მერკვილაძე.*

**„ამირანი“,** ქართ. ყოველდღიური პოლიტ.-ლიტერატურული გაზეთი. ქართვ. სოც.-ფედერალისტების ცენტრ. ორგანო. გამოდიოდა 1908 (მარტიდან ნოემბრამდე) თბილისში გაზ. „ისრის“ ნაცვლად. თანამშრომლობდნენ ა. ჯორჯაძე, კ. აბაშიძე, ი. ნაკაშიძე, ვ. ბარნოვი, დუტუ მეგრელი, ვ. შალიკაშვილი, ა. ფურცელაძე და სხვ. რედაქტორ-გამომცემელი — ქ. ქავთარაძე. გამოვიდა სულ 197 ნომერი. დაიხურა თბილისის გენერალ-გუბერნატორის განკარგულებით.

**„ამირანიანი“,** ქართული ხალხური ზეპირსიტყვიერების ძეგლი, საერთო სახელწოდება თქმულებებისა, რ-ებსაც საფუძვლად უდევს კავკასიონზე *ამირანის* მიჯაჭვის სიუჟეტი. ამირანი ხალხის მოსარჩლე გმირია, რ-იც ამარცხებს დევებს, ქაჯებს, გველეშაპებს, ებრძვის ძალმომრეობას. მას მხარში უდგანან მზეთუნახავი ყამარი და ძმები ბადრი და უსუპი. „ა.“ დაახლოებით 3500 წლის წინათ უნდა იყოს შექმნილი. მასში შემორჩენილია მატრიარქატსა და პატრიარქატს შორის ბრძოლის კვალი. ზოგიერთი მკვლევრის აზრით, „ა-ის“ სიუჟეტური ეპიზოდები გამოხატულია გვიანი ბრინჯაოს ხანის მცხეთის ბრინჯაოს სარტყელსა და ყაზბეგის განძის ბრინჯაოს ითიფალურ ფიგურებზე. ძვ. წ. V ს-იდან ბერძენ მწერლებთან გვხვდება ცნობები *პრომეთეს* მითის ანალოგიურ თქმულებაზე, რ-იც გავრცელებული ყოფილა კოლხეთსა და იბერიაში. ადრინდ. თქმულებებში ამირანს ყამარის მამა, ცა-ღრუბლების გამგებელი პირიმზე სჯიდა. დროთა განმავლობაში ამბავმა და პერსონაჟებმა მრავალი ცვლილება განიცადეს. საქართველოში ქრისტიანობის გავრცელების შემდეგ ძველ წარმართულ მითოლ. ეპიზოდებს ქრისტიანულიც დაემატა (კერძოდ, პირიმზე ქრისტე ღმერთმა შეცვალა და სხვ.).

„ა-ის“ ჩაწერა XIX ს. 10-იან წწ. დაიწყო (თ. ბაგრატიონი). შეგროვებულია 150-მდე ტექსტი — პროზის, ლექსისა თუ ლექსნარევი პროზის სახით (ლექსი მაღალი და დაბალი შაირითაა გამართული). ამ მრავალპლასტოვანი მასალის დაყვანა შეიძლება ორ ძირითად ბირთვზე — კოლხურ (გურულ, იმერულ, რაჭა-ლეჩხუმურ, სვანურ, მეგრულ, აფხაზურ) და იბერიულ (ქართლურ, კახურ, ფერეიდნულ, ფშავ-ხევსურულ, თუშურ, მესხურ-ჯავახურ, მოხეურ, მთიულურ) ვერსიებზე. ძეგლის მეცნ. შესწავლას XIX ს. 40-იან წწ. დაედო სათავე. ამ მხრივ დიდი ღვაწლი მიუძღვით, უპირველეს ყოვლისა, ქართველ მეცნიერებს: თ. ბაგრატიონს, ზ. ჭიჭინაძეს, გ. წერეთელს, ა. ხახანაშვილს, ი. ჯავახიშვილს, ვ. ბარნოვს, კ. კეკელიძეს, ა. ბარამიძეს, შ. ნუცუბიძეს, პ. ინგოროყვას, ქ. სიხარულიძეს, ე. ვირსალაძეს, ა. ღლონტს, მ. ჩიქოვანსა და სხვ. შედარებითი კვლევა-ძიების დროს „ა.“ საგანგებოდ შეისწავლეს რევოლუციამდელი რუსეთისა და თანამედროვე საბჭოთა მკვლევრებმა (ვ. მილერი, გ. პოტანინი, ა. ვესელოვსკი, ნ. მარი, ვ. აბაევი, ე. მელეტინსკი და სხვ.), აგრეთვე საზღვარგარეთელმა მეცნიერებმა (ვ. მანგარდტი, კ. კრონი, ა. ოლრიკი, რ. სტივენსონი, დ. ლანგი, მ. იშტვანოვიჩი, ი. ტრენჩენი-ვალდაპფელი, ი. იედლიჩკა და სხვ.).

„ა-მა“ არა მარტო ქართ. მხატვრულ აზროვნებაში გაავლო ღრმა კვალი — ვარაუდობენ, რომ ანტიკური ხანის პრომეთეს მითი „ა-თანაა“ დაკავშირებული; კულტ. ურთიერთობის საფუძველზე „ა.“ გავრცელდა აგრეთვე ოსურ, აფხაზურ, სომხურ, ჩრდ. კავკ. ხალხთა ფოლკლორში. „ა-ს“ *„ამირანდარეჯანიანის“* ერთ-ერთ ძირითად წყაროდაც მიიჩნევენ. შედარებით ფოლკლორისტიკასა და მითოლოგიაში იგი გილგამეშისა და პრომეთეს თქმულებათა ბადალ ეპიკურ ძეგლადაა აღიარებული. „ა-ის“ თქმულებები გამოქვეყნებულია ქართ., რუს., გერმ., ინგლ., ფრანგ., ჩეხ., უნგრ. ენებზე.

*ლიტ.*: ნ უ ც უ ბ ი ძ ე შ., ქართული ფილოსოფიის ისტორია, ტ. 1. თბ , 1956; შ ე ნ გ ე ლ ა ი ა დ., წერილები, თბ , 1955; ჩ ი ქ ო ვ ა ნ ი მ., მიჯაჭვული ამირანი, თბ., 1947 (ტექსტებითურთ); მ ი ს ი ვ ე, ქართული ეპოსი. მიჯაჭვული ამირანი, წგნ. 1—2, თბ., 1959—65.

*მ. ჩიქოვანი.*

**ამირანის გორა,** თ ა ვ შ ა ნ-თ ა ფ ა, ენეოლით-ადრინდ. ბრინჯაოს ხანის ნასოფლარი ქ. ახალციხის მახლობლად, მდ. ფოცხოვის მარცხენა ნაპირას. გათხრები დაიწყო 1953 (ხელმძღვ. ტ. ჩუბინიშვილი). ა. გ-ის სამხრ. კალთაზე აღმოჩნდა ადრინდ. ბრინჯაოს ხანის (ძვ. წ. III ათასწლ.) ტერასულად განლაგებული ნასოფლარი, მადნის გამოსადნობი სახელოსნო, მსხვერპლის შესაწირავი მოედნები, სამაროვნები. საშენად გამოყენებულია კლდისა და რიყის ქვა, თიხის ხსნარი, ზოგჯერ ალიზი და ხის მასალა. ნაგებობანი გადახურულია ბანურად. ოთხკუთხა საცხოვრებელ ოთახებს შუა კერებია. გვხვდება სამეურნეო დანიშნულების მოგრძო ნაგებობანი. სახლების იატაკქვეშ ან კედლებს შორის ჩვილ ბავშვთა სამარხებია. აღმოჩენილია სხვადასხვა დანიშნულების შავი, ნაცრისფერი და მოწითალო, ორნამენტიანი და სადა თიხის ჭურჭელი, კერის სადგარები, რ-ებიც ასახიერებენ კერის გამანაყოფიერებელ მამრობითი სქესის ღვთაებას, ქვის იარაღი, ძვლის კვირისტავი, ბრინჯაოს ნამგალი, სპილენძის სადგისები, ისრისპირი, სატევრისპირი, სამკაული. ა. გ-ზე ორი ტიპის სამარხია: ნალისებრი ან ოვალური საოჯახო სამარხი-აკლდამა და ქვაყუთები, რ-თაგან ზოგიერთი შედგენილია ფილაქვებისაგან, უმეტესობის კედლები კი აკლდამის მსგავსად ქვებითაა ამოყვანილი. მიცვალებულები ასვენია თავით სამხრ.-აღმ-კენ, მარჯვენა ან მარცხენა გვერდზე, მოხრილი. ჩატანებული აქვთ თითო თიხის ჭურჭელი. ლითონის იარაღი და სამკაული მხოლოდ ზოგიერთი მამაკაცის სამარხში აღმოჩნდა.

ა. გ-ის ადრინდ. ბრინჯაოს ხანის ნამოსახლარზე აღმოჩენილია *მტკვარ-არაქსის კულტურისათვის* დამახასიათებელი ძეგლები. აქ ნაპოვნი ნივთები მიგვითითებს, რომ მიწათმოქმედების, მესაქონლეობისა და მეტალურგიის განვითარების კვალდაკვალ ყალიბდებოდა პატრიარქალური წყობილება.

ადრინდ. ბრინჯაოს ხანის ნამოსახლარის ქვეშ ენეოლითური კულტ. (ძვ. წ. V—IV ათასწლ.) ნიშნებია. ა. გ-ის გათხრებმა ხელი შეუწყო სამხრ. კავკ. უძველეს კულტურათა ახლებური პერიოდიზაციის შემუშავებას.

*ლიტ.*: ჩ უ ბ ი ნ ი შ ვ ი ლ ი ტ., ამირანის გორა, თბ., 1963; მ ი ს ი ვ ე, К древней истории Южного Кавказа, [т.] 1, Тб., 1971.

*ტ. ჩუბინიშვილი.*

**ამირანტის კუნძულები** (Amirantes Islands), მარჯნის კუნძულების ჯგუფი (შედგება 150 კუნძულისაგან) ინდ. ოკ-ში, კ. მადაგასკარის ჩრდ. — ჩრდ.-აღმოსავლეთით. ფართ. 83 *კმ*². დიდი ბრიტანეთის სამფლობელოა. ა. კ-ზე გაშენებულია ქოქოსის პალმის პლანტაციები; კორპის მოპოვება. იჭერენ თევზსა და კუს. ა. კ. აღმოაჩინეს პორტუგალიელებმა 1502 და ადმირალ ვასკო და გამას პატივსაცემად ადმირალის კ-ები (Ilhas de Almirante) უწოდეს.

**ამირანტის ღარი,** დადაბლება ინდ. ოკ. ფსკერზე, ამირანტის კ-ების დას. წყალქვეშა კალთებთან. სიგრძე დაახლ. 900 *კმ*, სიგანე 20 *კმ*-მდე, სიღრმე ჩრდ-ით 4500 *მ*, სამხრ-ით 5200 *მ*, მაქს. სიღრმე 5349 *მ*.

**ამირაჯიბი** კონსტანტინე მიხეილის ძე [18 (30). XII. 1869, თბილისი,—14. VII. 1948, იქვე], ქართვ. მეცნიერი სოფლის მეურნეობის მექანიზაციის დარგში, პროფესორი (1927), მეცნ. და ტექ. დამს. მოღვაწე (1934). 1893 დაამთავრა ოდესის უნ-ტი და იქვე დატოვეს ქიმ.-ტექნოლ. კათედრის ასისტენტად პროფ. კ. პეტრიაშვილთან. 1894 მიავლინეს საზღვარგარეთ (საფრანგეთსა და გერმანიაში), 1897 დაბრუნდა საქართველოში. 1907 დააარსა ავლევის სასოფლო-სამეურნეო სკოლა. 1919 ა. მიიწვიეს თსუ-ში დოცენტის თანამდებობაზე და სას.-სამ. მანქანათმცოდნეობის კათედრის გამგედ. 1927 ა-ის ინიციატივით ჩამოყალიბდა სას.-სამ. მანქანა-იარაღების საცდელი სადგური, რ-საც შემდგომში მისი სახელი მიენიჭა. 1931 ამ სადგურის ბაზაზე შეიქმნა სოფლის მეურნეობის მექანიზაციის კვლევითი ინ-ტი, რ-ის დირექტორიც 1934-მდე ა. იყო (შემდგომში ამ ინ-ტსაც ა-ის სახელი მიენიჭა). პროფ. ა. დიდებულიძესთან ერთად შექმნა და გამოცადა ელექტროტრაქტორი. 1920 გამოიცა ა-ის სას.-სამ. მექანიკის ლექციების კურსი. ა. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით და შრომის წითელი დროშის ორდენით.

*ლიტ.*: დ ვ ა ლ ი რ., გამოჩენილი ქართველი მეცნიერი, «მეცნიერება და ტექნიკა», 1969, № 12.

**ამირაჯიბი** მიხეილ ქაიხოსროს ძე (1833 — 25. XI. 1903, თბილისი), რუსეთის არმიის გენერალ-ლეიტენანტი (1899). სამხ. სამსახური დაიწყო თბილ. გრენადერთა პოლკში რიგით ჯარისკაცად (1851). ყირიმის ომის (1853—56) დროს კავკასიის ფრონტზე ოსმალეთის წინააღმდეგ მონაწილეობდა ს. ბაიანდურის, ბაშკადიკლარისა და ყარსის ბრძოლებში. 1877 ა. დაინიშნა ელიზავეტოპოლის (ახლანდ. კიროვაბადი) 156-ე პოლკის მეთაურად. ა-მა განსაკუთრებით გამოიჩინა თავი რუსეთ-ოსმალეთის 1877—78 ომის დროს, იერიშით აიღო გელიავერდის სიმაღლეები, რამაც განაპირობა არდაჰანის დაცემა. თავი ისახელა დევე-ბოინუსთან ბრძოლაში. 1877 ა-მა გენ.-მ. ჩინი მიიღო. 1893 იგი 39-ე ქვეითი დივიზიის უფროსად დაინიშნა, 1899-იდან, გენ.-ლ. ჩინით — კავკასიის I საარმიო კორპუსის მეთაურად. ა. დაჯილდოებული იყო მრავალი საბრძოლო ორდენითა და მედლით.

*რ. მაგრაქველიძე.*

**ამირაჯიბი** სოფიო ვასილის ასული [1. X (14. X). 1847, თბილისი, — 14. VI. (27. VI.). 1906, მოსკოვი], ქართველი მთარგმნელი. კ. *ამირაჯიბის* დედა. სწავლობდა თბილისში ფავრის პანსიონში. ფლობდა რამდენიმე უცხოურ ენას. რუსულად თარგმნა გრ. ორბელიანის, ვ. ორბე-



ამირანის გორა. თიხის ჭურჭელი. ქვემოთ — ჭურჭელზე გამოსახული პიქტოგრაფიული ნიშნები. ძვ. წ. III ათასწლეულის დასაწყისი. საქართველოს ხელოვნების სახელმწიფო მუზეუმი. თბილისი.







კ. ამირაჯიბი.

ლიანის, ნ. ბარათაშვილის, ი. ჭავჭავაძის, ა. წერეთლის, ვაჟა-ფშაველას, ი. ევდოშვილის, დუტუ მეგრელის, ია ეკალაძისა და სხვ. თხზულებანი. ა-ის თარგმანები იბეჭდებოდა თბილისის იმდროინდელ რუს. პრესაში („კავკაზსკი ვესტნიკი", „არგონავტი", „ნოვოე ობოზრენიე", „ტიფლისსკი ლისტოკი"), ცალკე წიგნად კი სათაურით „ქართველი პოეტების ლექსთა კრებული" გამოიცა მოსკოვში 1909. *ს. ხუციშვილი.*


ა. ამირბეკიანი.

**ამირბარი,** ამილბარი (არაბ. ამირ ალ-ბაჰრ—ზღვათა *ამირა*), ქართ. წყაროებში — ამ. ზოგიერთი ქვეყნის (ინდ., სპარსეთისა და სხვ.) საზღვ. ფლოტის უფროსი.

**ამირბეკიანი** არტაშეს (დორი) ბეგლარის ძე [დ. 8(21). V. 1905, თბილისი], სომეხი საბჭ. მსახიობი, საქ. სსრ (1958) და სომხ. სსრ (1964) სახ. არტ. სკკპ წევრი 1944-იდან. 1922 თბილისში ტექნიკუმის დამთავრების შემდეგ პედ. მოღვაწეობას ეწეოდა სომხეთში, შემდეგ მუშაობა დაიწყო სოხუმის თეატრის სომხ. დასში მსახიობად (1929). 1930—36 ერევნის გორკის სახ. თეატრის მსახიობი იყო, ხოლო 1936-იდან მუშაობს თბილისის შაუმიანის სახ. სომხ. დრამის თეატრში. ასრულებს სახასიათო და დრამ. როლებს: კაპიტანი ხორენი (გულაკიანის „გარიჟრაჟზე"), ანდრო კახიანი (კლდიაშვილის „გმირთა თაობა"), ოთარ-ბეგი (სუმბათაშვილის „ღალატი"), ზაბელინი (პოგოდინის „კრემლის კურანტები"), იაგო (შექსპირის „ოტელო"), ფრანც მოორი (შილერის „ყაჩაღები") და სხვ.


ს. ამირეჯიბი.

**ამირეჯიბი** (არაბ. ამირ ჰაჯიბ — კარისკაცთა *ამირა*), გაერთიანებული ფეოდალური საქართველოს ცენტრალური სახელმწიფო აპარატის მოხელე — *მანდატურთუხუცესის* თანაშემწე და *ეჯიბთა* უფროსი. სათათბირო ხმით სავაზიროს წევრი. ევალებოდა სამეფოში წესრიგის დაცვა, შეთქმულებათა აღკვეთა და სხვ., ამიტომ უფლება ჰქონდა ყოველ ჟამს წარმდგარიყო მეფის წინაშე. სამეფო კარზე ა. განაგებდა დარბაზობისა და პუროზის ცერემონიალს. როგორც საპატიო მოხელეს, ჰყავდა საგანგებო მხლებელი—ზედამდგომელი. ა-ის თანამდებობისაგან წარმოდგა გვარი ამირეჯიბი.


ც. ამირეჯიბი.

*წყარო*: გარიგება ჴელმწიფის კარისა, წგნ.: ქართული სამართლის ძეგლები, ი. სურგულაძის გამოც., თბ., 1970.

*ლიტ.*: ჯავახიშვილი ივ., ქართული სამართლის ისტორია, წგნ. 2, ნაკვ. 1, ტფ., 1928, გვ. 161—165. *ი. სურგულაძე.*

**ამირეჯიბი** თენგიზ კონსტანტინეს ძე (დ. 30. IX. 1927, თბილისი), ქართველი პიანისტი, საქ. სსრ დამს. არტ. (1961). 1950 დაამთავრა მოსკ. კონსერვ. (კ. იგუმნოვისა და ლ. ობორინის კლასები). 1951 ახალგაზრდობისა და სტუდენტთა მე-3 მსოფლიო ფესტივალზე (ბერლინში) ა. საპატიო სიგელით დააჯილდოეს.

ა. თბილისის კონსერვატორიის ასპირანტურის (ფორტეპიანოს კათედრა, ხელმძღვ. ა. თულაშვილი) დამთავრების შემდეგ ეწევა პედ. და საკონცერტო მოღვაწეობას.

**ამირეჯიბი** რუსა, ქართვ. საზ. მოღვაწე ქალი XIV—XV სს. მიჯნაზე, ქუცნა ამირეჯიბის მეუღლე. *ალექსანდრე I* დიდის აღმზრდელი ბებია. ახლებდა მტრის ლაშქრობათა შედეგად დაქცეულ სავანეებს. დაიწყო დანგრეული სვეტიცხოვლის აღდგენა (მოამთავრა ალექსანდრე I-მა).

*ლიტ.*: ჯავახიშვილი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 4, თბ., 1967. *დ. მეგრელაძე.*

**ამირეჯიბი** სიმონ სარდიონის ძე [6(19). VIII. 1877, სოფ. საღოლაშენი, ახლანდ. ქარელის რ-ნი, — 24. X. 1936, თბილისი], ქართველი საბჭ. მეცნიერი, ბაქტერიოლოგიისა და ჰიგიენის ფუძემდებელი საქართველოში, პროფესორი (1919). 1903 დაამთავრა ხარკოვის უნ-ტის სამკურნ. ფაკ-ტი. ჯერ კიდევ II კურსის სტუდენტმა ხორცის ექსტრაქტში აღმოაჩინა ახალი ნივთიერება კარნოზინი. 1907—19 იყო ხარკოვის სამედ. საზ-ბის შრატებისა და ვაქცინების განყ-ბის, ხოლო 1915—19 ბაქტერიოლოგიური განყ-ბის გამგე. 1919 საქართველოში დაბრუნდა. ა. იყო თსუ-ის სამკურნ. ფაკ-ტის ერთ-ერთი ორგანიზატორი (1919), დაარსა ბაქტერიოლოგიის (1919) და ზოგადი ჰიგიენის (1920) კათედრები ამ ფაკ-ტზე, მიკრობიოლ. კათედრა თსუ-ის აგრონ. ფაკ-ტზე (1919). ა. თბილისის სანიტ. ჰიგიენის ინ-ტის ერთ-ერთი დამაარსებელი და მისი დირექტორი იყო (1926—1933). მისივე თაოსნობით დაიწყო (1919) საქართველოში ვაქცინებისა და შრატების წარმოება. მან შეისწავლა თბილისის და საქართველოს სხვა ქალაქების წყალსადენების სანიტარიის, მტკვრის გაბინძურების და თვითგაწმენდის საკითხები, მუშაობის სანჰიგიენური პირობები ჭიათურის მაღაროებში, აგრეთვე შავი ზღვის მიკროპლანქტონი და სხვ. შეადგინა სამედ. მიკრობიოლ. პირველი ქართ. სახელმძღვანელო.

*თხზ.*: სამკურნალო მიკრობიოლოგია, ტფ., 1933; Zur Kenntnis der Extractivstoffe der Muskeln, «Hoppe-Seyler's Zeitschrift fur physiologische Chemie», 1900, Bd. 30, H. 6 (თანაავტ.: W. Gulewitsch).

**ამირეჯიბი** ქუცნა, ქართვ. პოლიტიკური მოღვაწე, დიპლომატი, ქართველი მხედრული ფეოდალი XIV—XV სს. მიჯნაზე. რამდენჯერმე იყო წარგზავნილი საქართვ. მეფის ელჩად კონსტანტინოპოლს. თემურლენგის ლაშქრობათა შემდეგ აღდგენითი სამუშაოები წამოიწყო; კერძოდ, განაახლა ულუმბისა და ნაბახტევის ეკლესიები (სოფ. ალის მახლობლად, ახლანდ. ხაშურის რ-ნი). ა. გამოხატულია ნაბახტევის ეკლესიის კედელზე თავის მეუღლე რუსა ამირეჯიბთან ერთად. ა-ის ასული ნათია ცოლად ჰყავდა საქართველოს მეფე კონსტანტინეს.


ქუცნა ამირეჯიბის გამოსახულება ნაბახტევის ეკლესიაში. XV ს. ფრესკა. საქართველოს ხელოვნების სახელმწიფო მუზეუმი. თბილისი.

*წყარო*: ჟორდანია თ., ქრონიკები და სხვა მასალა საქართველოს ისტორიისა და მწერლობისა, წგნ. 2, ტფ., 1897, გვ. 207—213.

*ლიტ.*: ჯავახიშვილი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 3—4, თბ., 1966—67. *დ. მეგრელაძე.*

**ამირეჯიბი** ცაცა (ეკატერინე) გიორგის ასული [დ. 22. II (6. III). 1889, თბილისი], ქართველი საბჭ. მსახიობი, საქ. სსრ სახალხო არტისტი (1950). 1906-იდან მუშაობდა სახალხო თეატრში (ავჭალის აუდიტორია). 1911 დაამთავრა მოსკოვის ს. ხალიუტინას თეატრ. სტუდია და შემდეგ 1943-მდე მსახიობად მუშაობდა საქართვ. სხვადასხვა თეატრებში. 1932-იდან სახკინმრეწვის (ახლანდ. კინოსტუდია „ქართული ფილმის") მსახიობია. ა. ასრულებდა დრამ. და ტრაგიკულ როლებს: ქეთევანი (ერისთავის „სამშობლო"), თამარი (მესხის „შოთა რუსთაველი"), ზეინაბი (სუმბათაშვილის „ღალატი"), ქეთევანი (ყაზბეგის „ქეთევან წამებული"), ფატი (დადიანის „ნაპერწკლიდან"), კრუჩინინა (ოსტროვსკის „უდანაშაულო დამნაშავენი"), ლედი მაკბეტი (შექსპირის „მაკბეტი"). როლები კინოში: კნეინა („ნახვამდის", 1934), დედა („არშაული", 1935), მართა („არსენა", 1937) და სხვ.

**ამირეჯიბი** ჭაბუა (მზეჭაბუკ) ირაკლის ძე (დ. 18. XI. 1921, თბილისი), ქართველი საბჭ. მწერალი. პირველი მოთხრობა „რატომ არ დამაცადე" გამოქვეყნდა 1960 („მნათობი", № 1). ა-ს ეკუთვნის მოთხრობათა კრებულები „გზა" (1962), „ძია შოთას ბადია" (1965), არაკების კრ. „თაფლის წვეთი" (1968), კრიტ.-პუბლიც. წერილები, სცენარები, სტატიები კინემატოგრაფიის საკითხებზე. მწერლის უმნიშვნელოვანესი ნაწარმოებებია: რომანი „დათა თუთაშხია" (წგნ. 1—2, 1973—75), მოთხრობები „ჩემი მეჯლანე ბიძა" (1963), „ხარის აღსარება" (1964), ნოველა „გიორგა ბურდული" (1965). ა-ის მოთხრობები თარგმნილია რუს. ენაზე.

**ამირთა ამირა,** ამირთამირა, ქალაქის თავი ფეოდ. საქართველოში. XII ს. ბოლოდან, როცა ეს მოხელეობა დაწესდა, XV ს-მდე ასე ეწოდებოდა მხოლოდ თბილ. გამგებელს (გამონაკლისის სახით XIII ს. დასაწყისში კარის, ახლანდ. ყარსის, ამირთამირობა მიიღო ივანე *ახალციხელმა*). ა. ა. იყო *მეჭურჭლეთუხუცესის* „ქვეშე დაწესებული" მოხელე, მისი მოადგილე ანუ „ნაცვალი". სავარაუდოა, რომ მას ექვემდებარებოდნენ სხვა „ქალაქის ამირები" (ქუთაისის, დმანისის, რუსთავის, ჟინვანისა და სხვ.). ა. ა-ს ევალებოდა ქალაქის მოვლა-პატრონობა, მოქალაქეთა გასამართლება და „ქალაქის პირის სოფლებზე" (ქალაქის შემოგარენი) მზრუნველობა. XV ს. შემდეგ, საქართვ. ერთიანი სამეფოს დაშლის პერიოდში, „ქალაქის ამირთამირები" ჩნდებიან საქართვ. სხვა ქალაქებშიც (ახალციხე, ქუთაისი). XVII ს-იდან ა. ა-ს უკვე „ქალაქის მოურავი" ეწოდება, თბილისის უკანასკნელი ა. ა. იყო დიდი მოურავი — გიორგი სააკაძე.

*ლიტ.*: მუსხელიშვილი დ., თბილისის ამირთამირობის ინსტიტუტისათვის, კრ.: საქართველო რუსთაველის ხანაში, თბ., 1966; ჯავახიშვილი ივ., ქართული სამართლის ისტორია, წგნ. 2, ნაკვ. 1, ტფ., 1928; Месхиа Ш. А., Города и городской строй феодальной Грузии XVII—XVIII вв., Тб., 1959. *დ. მუსხელიშვილი.*

**ამირთკარი,** ძველი სოფელი მთიულეთის არაგვის მარჯვ. მხარეს, ახლანდ. დუშეთის რ-ნში (სოფლები *ზემო ამირნი* და 1972-მდე ქვემო ამირნი); შედიოდა არაგვის საერისთავოში. სოფელს სახელი შეერქვა აქ მოსახლე ამირიძეების მიხედვით. XIV ს-ში ა. მთიულეთის ნაწილთან ერთად ქსნის ერისთავის მფლობელობაში მოექცა, XV ს-იდან კვლავ არაგვის საერისთავოს დაუბრუნდა. შემორჩენილია XV—XVI სს. ზურგიანი კოშკი და ორი დარბაზული ეკლესია.

*წყარო*: ვახუშტი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973.

*ლიტ.*: მაკალათია ს., მთიულეთი, ტფ., 1934.

**ამიროვი** ფიქრეთ მეშადი ჯამილ-ოღლუ (დ. 22. XI. 1922, განჯა, ახლანდ. კიროვაბადი), აზერბ. საბჭ. კომპოზიტორი, სსრკ სახ. არტისტი (1965), აზერბ. სსრ IV — VII მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. სკკპ წევრი 1947-იდან. 1948 დაამთავრა ბაქოს კონსერვატორია (პროფ. უ. ჰაჯიბეკოვისა და პროფ. ბ. ზეიდმანის

კლასები). შემოქმედებითი მოღვაწეობა დაიწყო 1940-იდან. მუშაობდა კიროვაბადის (1942 — 43), ბაქოს მ. მაგომაევის სახ. (1947) ფილარმონიების სამხატვრო ხელმძღვანელად, 1956—59 ბაქოს ახუნდოვის სახ. ოპერისა და ბალეტის თეატრის დირექტორად. ა. ავტორია ოპერებისა,—„ულდუზი“, „სევილი“ (დაიდგა 1953); მუს. კომედიებისა „გულთა მომტაცებლები“ (1944), „სასიხარულო ცნობა“ (1946); სიმფ. მუღამებისა „შური“, „ქურდ-ოვშარი“ (1948, სახელმწ. პრემია, 1949); მასვე ეკუთვნის სიმფ. სიუიტა „აზერბაიჯანი“ (1950); სამი კონცერტი ფორტეპიანოსა და ორკესტრისათვის, მრავალი რომანსი და დამუშავებული ხალხ. სიმღერა. დაჯილდოებულია ლენინის ორდენითა და წითელი დროშის ორდენით.

**ამირსპასალარი** (არაბ.-სპარს. ამირ — უფროსი, სპარს. სეფაჰსალარ—სარდალი), გაერთიანებული ფეოდ. საქართვ. ვეზირი, მთავარსარდალი. განაგებდა მუდმივ ჯარს, მეფის მონა-სპას, სახასო მამულებიდან და საფეოდალოებიდან გამოწვეულ ლაშქარს და სხვა ქვეყნებში დაქირავებულ რაზმებს. ომის დროს ჯარის უშუალო ხელმძღვანელი იყო მეფის შემდეგ, ებარა სახელმწ. დროშა და წინ მიუძღოდა ლაშქარს. სავაზიროს სხდომაზე სამხ. საქმეთა განხილვისასაც მეფის შემდეგ პირველი სიტყვა მას ეკუთვნოდა; მეფედ კურთხევისას მას უნდა შემოერტყა მეფისთვის ხმალი. ა. ვეზირთა პირველ სამეულში შედიოდა *ათაბაგსა* და *მანდატურთუხუცესთან* ერთად; ზოგჯერ კი შეიძლებოდა ათაბაგის ან მანდატურთუხუცესის თანამდებობაც სჭეროდა. ჰყავდა პირადი მხლებელი. ა. პირველად გიორგი III-ის დროის წყაროებში იხსენიება (მანამდე ცნობილი იყო სპასალარი, რ-იც ადგილ. სამხ. საქმეებს განაგებდა), მაგრამ ამ თანამდებობის არსებობა სავარაუდოა უკვე იმ დროიდან, როცა დავით აღმაშენებელმა სახელმწ. წესწყობილებაში რეფორმები განახორციელა და მუდმივი ჯარი შექმნა. ა-ის სახელწოდების შემოღებამდე მთავარსარდალს სპასპეტი ეწოდებოდა, შემდეგ კი სპასპეტი აღნიშნავდა საერთოდ მხედართმთავარს. ა-ის უწყებაში შედიოდნენ *ამილახორი*, ზარდახნისუხუცესი (იხ. *ზარდახანა*) და მათდამი დაქვემდებარებული მოხელეები. საქართვ. პოლიტ. დაშლა-დანაწილების შედეგად ა-ის თანამდებობა მოისპო.

*წყარო*: გარიგება ჴელმწიფის კარისა, წგნ.: ქართული სამართლის ძეგლები, ი. სურგულაძის გამოც., თბ., 1970, გვ. 172.

*ლიტ.*: ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართული სამართლის ისტორია, წგნ. 2, ნაკვ. 1, ტფ., 1928. *ი. სურგულაძე.*

**ამირჩქარი,** გაერთიანებულ ფეოდ. საქართველოში *ამირსპასალარის* უწყების მოხელე, მალემსრბოლთა უფროსი. ევალებოდა მეფის დაცვა და შიკრიკების ხელმძღვანელობა (მათი გაგზავნა, მიღება და სხვ.).

**ამირ ხოსროვ დეჰლევი,** იხ. *ხოსროვ დეჰლევი.*

**ამისოსი** (Amisos), ძვ. ქალაქი შავი ზღვის სამხრ. სანაპიროზე, თანამედროვე სამსუნის მახლობლად. დააარსეს ძვ. წ. VI ს. დასაწყისში იონიელმა ბერძნებმა. არქეოლოგიურად შეუსწავლელია. შემთხვევით და არქეოლ. დაზვერვებით მოპოვებული მასალები ინახება სტამბოლისა და დას. ევრ. მუზეუმებში. *მითრიდატე VI ევპატორის* დროს ა. პონტოს სამეფოს ერთ-ერთი მთავარი ქალაქი იყო და ურთიერთობა ჰქონდა საქართველოსთან. დას. საქართველოში (ვანში) ხშირად პოულობენ ა-ში მოჭრილ მონეტებს. ბიზანტიელებმა VIII ს. ა-ის რ-ნს ქალდიის თემი უწოდეს, რადგან იქ ხალდები (ქალდები) ანუ ხალიბები სახლობდნენ. ეს ტერიტ. სხვა მეზობელ რ-ნებთან ერთად XIII ს დამდეგს შევიდა ტრაპიზონის იმპერიაში. თურქ. ადმ. დანაწილების მიხედვით, ყოფილი ტრაპიზონის იმპერიის დას. რ-ნს ეწოდა ჭანიკე (იქ მოსახლე ჭანების გამო). შემდეგში ამ ტერიტორიას თურქებმა სამსუნი უწოდეს.

*ლიტ.*: გ ო ზ ა ლ ი შ ვ ი ლ ი გ., მითრიდატე პონტოელი, თბ., 1965; ყ ა უ ხ ჩ ი შ ვ ი ლ ი თ., სტრაბონის გეოგრაფია. ცნობები საქართველოს შესახებ, თბ., 1957. *გ. გოზალიშვილი.*

**ამისოსის მონეტა,** ვერცხლისა და სპილენძის სხვადასხვა ტიპის მონეტები, რ-ებსაც ჭრიდნენ ქ. ამისოსში (მცირე აზია, შავი ზღვის სანაპიროზე) ძვ. წ. V ს. უკანასკნელი მეოთხედიდან ახ. წ. III ს. შუა ხანებამდე. საქართველოში (ქობულეთი) აღმოჩენილია ძვ. წ. IV ს. ვერცხლის ა. მ., რ-ის შუბლზე გამოსახულია ქალის (ჰერას ან ნიმფა ამისოს) პროფილი, ზურგზე — ფრთაგაშლილი ბუ და ბერძნ. წარწერა „პეირა“ (ქ. ამისოსის სახელწოდება ძვ. წ. V—IV სს.); უფრო ხშირად გვხვდება ძვ. წ. 105—90 მოჭრილი სპილენძის ა. მ-ები (ვანი, სოხუმი, მცხეთა და სხვ.). მონეტის შუბლზე გამოსახულია ეგიდა—მედუზა, ზურგზე კი — გამარჯვების ქალღმერთი ნიკე და ბერძნ. წარწერა „ამისო“.

*ლიტ.*: დ უ ნ დ უ ა გ., საქართველოსა და პონტოს სამეფოს ურთიერთობა (ნუმიზმატიკური მასალების მიხედვით), «ძეგლის მეგობარი», 1967, № 10—11; კ ა პ ა ნ ა ძ ე დ., ლ ო რ თ ქ ი ფ ა ნ ი ძ ე გ., ანტიკური ხანის მონეტები ვანის ნაქალაქარიდან, «ცისკარი», 1967, № 8. *გ. დუნდუა.*

**ამისულაშვილი** შალვა ზაქარიას ძე (დ. 14. IV. 1916, თელავი), ქართველი საბჭოთა პოეტი. სკკპ წევრი 1952-იდან. 1940 დაამთავრა თბილ. რუსთაველის სახ. სახელმწ. თეატრ. ინ-ტი. იმავე წელს გამოსცა ლექსთა პირველი კრებული („პირველი წიგნი“). შემდეგ მისი ლექსები, ბალადები და პოემები მრავალგზის გამოიცა ცალკე წიგნებად („თალარი“, 1947; „ძმადნაფიცები“, 1955; „ქართული მიწა“, 1958; „პოემები“, 1962; „ტაშირი“, 1963; „წყურვილი“, 1964; „ბალადები“, 1966; „რჩეული“, 1968; „ლექსები სამშობლოზე“, 1971 და სხვ.). მასვე ეკუთვნის მოთხრობები „შავი მუშამბა“ (1970), „ბურბურა ბალახი“ (1971). დაჯილდოებულია სამამულო ომის მეორე ხარისხის ორდენით, „საპატიო ნიშნის“ ორდენითა და მედლებით.

**ამიტოზი,** ბ ი რ თ ვ ი ს პ ი რ დ ა პ ი რ ი გ ა ყ ო ფ ა, ბირთვის გაყოფის ერთ-ერთი სახე უმარტივესებში, მცენარეულ და ცხოველურ უჯრედებში. პირველად აღწერა გერმ. ბიოლოგმა რ. რემაკმა (1841), ხოლო ტერმინი შემოიღო ჰისტოლოგმა ვ. ფლემინგმა (1882). *მიტოზისაგან* განსხვავებით, ა. ბირთვის სტრუქტურის გარდაუქმნელად მიმდინარეობს: ბირთვი გრძელდება და ზედ წარმოიქმნება ჭიმი, რ-იც მას ორ მეტ-ნაკლებად თანატოლ ან განსხვავებული ზომის ნაწილად ყოფს. ამ დროს უჯრედი არ იყოფა. განმეორებითი ა-ის შედეგად შეიძლება წარმოიქმნას მრავალბირთვიანი უჯრედები, რ-ებიც შეიცავენ პოლიპლოიდურ ქრომოსომათა კომპლექტს (იხ. *პოლიპლოიდია*). ორ- და მრავალბირთვიანი უჯრედები ერთბირთვიანი დიპლოიდურებისაგან (იხ. *დიპლოიდი*) განსხვავდებიან უფრო დიდი ზომით, სინთეზური მოქმედების მეტი ინტენსივობით, სხვადასხვა სტრუქტურული წარმონაქმნის, მ. შ. ქრომოსომების მეტი რაოდენობით. ორ- და მრავალბირთვიანი უჯრედები ერთბირთვიანი პოლიპლოიდური უჯრედებისაგან განსხვავდებიან უმთავრესად ბირთვის უფრო დიდი ზედაპირით. ამიტომ არის, რომ ა-ს თვლიან პოლიპლოიდურ უჯრედებში ბირთვისა და ციტოპლაზმის ურთიერთობის ნორმალიზაციის საშუალებად (ბირთვის მოცულობისა და მისი ზედაპირის შეფარდების გაზრდის გზით). წარმოდგენა ა-ზე, როგორც უჯრედის დეგენერაციის ფორმაზე, თანამედროვე გამოკვლევებით არ დასტურდება. უფრო მართებულია განვიხილოთ იგი როგორც უჯრედშიგა რეგულაციის რეაქცია.

**ამიჩი** (Amici) ჯოვანი ბატისტა (25. III. 1786, მოდენა,— 10. IV. 1863, ფლორენცია), იტალ. ბოტანიკოსი და ოპტიკოსი. გააუმჯობესა მიკროსკოპი, გამოიგონა იმერსიული ობიექტივი და პირდაპირი ხედვის სპექტროსკოპი. აღწერა პროტოპლაზმის მოძრაობა (ხარალეების უჯრედებში), პირველმა შეისწავლა სამტვრე მილისა (1823) და „ჩანასახოვანი ბუშტულას“ (კვერცხუჯრედის) განვითარება. კვერცხუჯრედიდან ჩანასახის განვითარების მიზეზად ა-ს, სრულიად მართებულად, სამტვრე მილით მიტანილი გამანაყოფიერებელი საწყისი მიაჩნდა.



ჭ. ამირეჯიბი.



ფ. ამიროვი.

**ამლევი,** სოფელი თეთრი წყაროს რ-ნში (ორბეთის სოფსაჭო), მდ. ალგეთის მარცხ. მხარეზე. ზ. დ. 1090 *მ*, თეთრი წყაროდან 16 *კმ*; ორბეთის მერძევეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა სოფ. ორბეთში (5 *კმ*).

**ამნეზია** (ბერძნ. a — უარყ. ნაწ. და mnēmē — მეხსიერება), მეხსიერების დაკარგვა, ვიწრო მნიშვნელობით მეხსიერების ხარვეზები — გარკვეულ პერიოდში მომხდარი მოვლენების მეხსიერებიდან ამოვარდნა. ამნეზიის სახეებია: ა ნ ტ ე რ ო გ რ ა დ უ ლ ი ა. — დავიწყებულია ტრავმის ან ავადმყოფობის წინა პერიოდი; რ ე ტ რ ო გ რ ა დ უ ლ ი ა. — დავიწყებულია ტრავმის ან ავადმყოფობის შემდგომი პერიოდი; ა ნ ტ ე რ ო რ ე ტ რ ო გ რ ა დ უ ლ ი ა. — დავიწყებულია ტრავმის ან ავადმყოფობის როგორც წინა, ისე შემდგომი პერიოდი; ა ფ ე ქ ტ ო გ ე ნ უ რ ი ა. — დავიწყებულია ის მოვლენები, რ-ებიც დაემთხვა მძიმე განცდებს; პ რ ო გ რ ე ს უ ლ ი ა. — მეხსიერების მარაგის თანდათანობით გაღარიბება. ეს ეხება განსაკუთრებით უახლოეს მოვლენებს. ს ი ს ტ ე მ უ რ ი ა. — უსიამოვნო მოვლენების ამოვარდნა მეხსიერებიდან, დამახასიათებელია ისტერიისათვის. რ ე ტ რ ა ჰ ი რ ე ბ უ ლ ი ა. — განცდილი შიშის, ბოდვის, ჰალუცინაციის დავიწყება ავადმყოფობიდან რამდენიმე დღის ან კვირის შემდეგ.

**ამნთები საბრძოლო მასალები,** საარტილერიო ჭურვები (ნაღმები), საავიაციო ბომბები, ხელყუმბარები, ტყვიები, რ-თა დანიშნულებაა აალებადი ობიექტების, საბრძოლო ტექ. და ცოცხალი ძალის განადგურება. ამნთები საარტილერიო ჭურვები (ნაღმები) და საავიაციო ბომბები დატენილია ამნთები ნივთიერებებით (თერმიტი, ფოსფორი, ნაპალმი და სხვ.). არის აგრეთვე მსხვრევად-ამნთები ჭურვები, ჯავშანგამტან-ამნთები ჭურვები და სხვ., რ-თა დასამზადებლად ამნთებ ნივთიერებებთან ერთად ფეთქებად ნივთიერებებსაც იყენებენ.





ამისოსის სპილენძის მონეტა. ზემოთ—შუბლი; ქვემოთ—ზურგი. ძვ. წ. I ს.

**ამნთები სანთელი,** საწვავი ნარევის აალებელი ხელსაწყო ნაპერწკლური ანთების *შიგაწვის ძრავებში*. აალებას იწვევს ა. ს-ის ელექტროდებს შორის მაღალი ძაბვის (4-იდან 12 ათ. *ვ*-მდე დგუშიან და 16 ათ. *ვ*-მდე რეაქტიულ ძრავებში) გავლენით წარმოშობილი ნაპერწკალი. ა. ს-ის იზოლატორი (იხ. ნახ. 400 გვ.) კორპუსში ჩაწნეხილია ყრუდ (დაუშლელი სანთლები) ან მიმაგრებულია მასზე ნიპელის საშუალებით (დასაშლელი სანთლები). თვითმფრინავებში იყენებენ ეკრანიზებულ ა. ს-ს, რ-ის იზოლატორი მთლიანად დაფარულია ლითონის მილისებრი ეკრანით. ავტომობილებისა და ტრაქტორების ძრავების ა. ს-ის იზოლატორი კეთდება კერამ. მასალისაგან (სტეატიტი, სილიმანიტი), საავიაციო და სპეც. მჩქაროსნული ძრავების ა. ს-ის იზოლატორი ქარსის ან სინოქსალისაგან (ალუმინის სინთეზური ჟანგი). ა. ს-ის იზო-

ლატორის ტემპ-რა 500—800°C უნდა იყოს. უფრო დაბალი ტემპ-რის დროს სანთელზე წარმოიშობა მინაწვი, უფრო მაღალი ტემპ-რა კი საწვავი ნარევის ნაადრევ აალებას იწვევს, რაც აფერხებს ძრავას ნორმალურ მუშაობას.




ამნთები სანთელი: ა. დაუშლელი სანთელი; ბ. დასაშლელი სანთელი. 1. გვერდითი ელექტროდი (ერთი ან რამდენიმე); 2. აზბესტის სამჭიდროებელი რგოლი; 3. სპილენძის საჰერმეტიზაციო სადებები; 4. თბური გაფართოების საკომპენსაციო რგოლი; 5. სპირალი; 6. იზოლატორი; 7. ფოლადის კორპუსი; 8. ცენტრალური ელექტროდი; 9. ნიპელი.

**ამნიონი** (ბერძნ. amnion), ქვეწარმავლების, ფრინველებისა და ძუძუმწოვრების, აგრეთვე ზოგი უხერხემლო ცხოველის ერთ-ერთი ჩანასახოვანი გარსი. იმისდა მიხედვით, აქვთ თუ არა ცხოველებს ამნიონი, განასხვავებენ *ამნიონიანებს*, ანუ უმაღლეს, და *უამნიონოებს*, ანუ უმდაბლეს ხერხემლიანებს. ა. ვითარდება ჩანასახის ირგვლივ, გარეთა და შუა *საჩანასახე ფურცლების* ნაოჭების სახით. შემდეგ ნაოჭების კიდეები ურთიერთს შეეზრდება და ჩანასახის ირგვლივ ვითარდება ორი გარსი. შიგნითა გარსი ა-ია, ხოლო გარეთა—სეროზული გარსი, რ-საც ძუძუმწოვრებში *ქორიონი* ეწოდება. ქვეწარმავლების ა-ს სისხლძარღვები არა აქვს; ფრინველებისა და ძუძუმწოვრების ა-ში კი სისხლძარღვებიც ვითარდება და შემკუმშველი კუნთოვანი ბოჭკოებიც. ა-ის ღრუ ამოვსებულია სისხლძარღვებიდან გამოჟონილი ე. წ. ამნიონური სითხით, რ-იც ჩანასახს მექან. დაზიანებისა და გამოშრობისაგან იცავს. იგი შეიცავს ორგ. ნაერთებს — ცილებს, შარდოვანას, შაქრებსა და ჰორმონებს, აგრეთვე არაორგ. მარილებს. მშობიარობის დროს ა. სკდება და სითხე იღვრება. ა-ის ნარჩენებს ახალშობილის სხეულზე „პერანგს" ეძახიან. ა-ს უწოდებენ აგრეთვე მწერების, მორიელების, ნემერტინებისა და ზღვის ზღარბების ჩანასახოვან გარსს.

**ამნიონიანები** (Amniota), უმაღლესი ხერხემლიანი ცხოველები, რ-ებსაც განვითარების ადრეულ სტადიებში უჩნდებათ განსაკუთრებული ჩანასახოვანი გარსი — *ამნიონი* (აქედან ჯგუფის სახელწოდება). ა-ს ეკუთვნიან ქვეწარმავლები, ფრინველები და ძუძუმწოვრები. უამნიონოებისაგან (მრგვალპირიანები, თევზები, ამფიბიები) განსხვავებით, რ-თა ემბრიონული განვითარება წყალში მიმდინარეობს, ა. ხმელეთზე განვითარებას არიან შეგუებული.

**ამნისტია** (ბერძნ. amnēstia—მიტევება, მივიწყება), სახელმწ. ხელისუფლების უმაღლესი ორგანოს განსაკუთრებული აქტი, რ-იც დანაშაულის ჩამდენ პირებს მთლიანად ან ნაწილობრივ ათავისუფლებს სასჯელისაგან ან სასამართლოს მიერ დადებულ სასჯელს სხვა, უფრო მსუბუქი სახის სასჯელით უცვლის. ხშირად იგი *ნასამართლობის* მოხსნასაც ითვალისწინებს. ა. შეიძლება იყოს ზოგადი და კერძო. კერძო ა-გან განსხვავებით (იხ. *შეწყალება*), ზოგადი ა. ეხება მართლწესრიგის არა ცალკეულ, კონკრ. დამრღვევებს, არამედ განსაზღვრული კატეგორიის დანაშაულთა ჩამდენ პირებს საერთოდ. ა. ვრცელდება ამ აქტის გამოცემამდე ჩადენილ დანაშაულზე. შეიძლება გავრცელდეს სისხლის სამართლის ისეთ საქმეზეც, რ-იც სასამართლოს ჯერ არ განუხილავს. ამ შემთხვევაში თუ საქმე აღძრული არ ყოფილა, იგი არ აღიძვრის, აღძრული საქმე კი შეწყდება. ა., როგორც წესი, არ ეხება მძიმე დანაშაულის ჩამდენ პირებს და რეციდივისტებს.

სსრკ-ში და სოციალ. ქვეყნებში ა. ემყარება სოციალ. ჰუმანიზმის პრინციპს. მისი მთავარი მიზანია შეამსუბუქოს იმ პირთა მდგომარეობა, რ-ებმაც პირველად ჩაიდინეს საზოგადოებრივად ნაკლებად საშიში დანაშაული.

სსრკ-ში ა-ის გამოცემის უფლება აქვს სსრკ უმაღლეს საბჭოს და მის პრეზიდიუმს, აგრეთვე მოკავშირე რესპ. უმაღლეს საბჭოს და მის პრეზიდიუმს (იმათ მიმართ, ვისაც ამ რესპ. სასამართლო ორგანოებმა დასდო მსჯავრი ან ვინც მის ტერიტორიაზეა მიცემული პასუხისგებაში). ა-ს, ჩვეულებრივ, გამოსცემენ მნიშვნელოვანი ისტ. მოვლენის აღსანიშნავად. მაგ., ა. გამოიცა დიდი ოქტომბრის სოციალ. რევ. 50 წლისთავთან („სსრკ უმაღლესი საბჭოს უწყებები", 1967, № 44, მ. 595) და სსრკ შექმნის 50 წლისთავთან დაკავშირებით (იქვე, 1973, № 1, მ. 1).

*ვ. მაყაშვილი.*

**ამოვარდნილობა,** ძვლების სასახსრე ბოლოების გადანაცვლება ნორმალური მდებარეობიდან. სრული ა-ის დროს ძვლის სასახსრე ბოლო მთლიანად არის ამოსული სასახსრე ფოსოდან, არასრული ა-ისას (ქვეამოვარდნილობა) კი ძვლების სასახსრე ზედაპირები ნაწილობრივ ეხება ერთმანეთს. არჩევენ თანდაყოლილ და შეძენილ ა-ს. თანდაყოლილი ა. ნაყოფის სახსრის განუვითარებლობის შედეგია. ყველაზე მეტად გავრცელებულია და უმეტესად გოგონებში გვხვდება მენჯ-ბარძაყის სახსრის ა. (2—5 შემთხვევა 1000 ახალშობილზე). მკურნალობა (ჩასმა, სპეც. არტაშანის ან ნახვევის დადება) უნდა დაიწყოს რაც შეიძლება ადრე, უმჯობესია 3 თვიდან 2 წლამდე; თუ ასეთი მკურნალობა უშედეგო გამოდგა, 2—4 წლის ასაკში საჭიროა ოპერაც. ჩარევა. შეძენილი ა. შეიძლება იყოს ტრავმული ან პათოლოგიური. ტრავმული ა-ის დროს, რ-საც უმეტესად მექან. დაშავება იწვევს, ზიანდება სასახსრე ჩანთა, ზოგჯერ იოგები, კუნთები, ნერვები, სისხლძარღვები (გართულებული ა.). ა. შეიძლება იყოს დახურული და ღია. ტრავმული ა-ის დროს აუცილებელია ამოვარდნილი ძვლის სასახსრე ფოსოში დროულად ჩასმა და ფიქსაცია, შემდეგ კი ფუნქციური მკურნალობა (ვარჯიში, მასაჟი და სხვ.). ხანდაზმულ ა-ს ოპერაციულად მკურნალობენ. თუ ა. ხშირად მეორდება, მას ჩვეული ეწოდება. პათოლოგიური ა. ვითარდება ისეთი დაავადების (ოსტეომიელიტი, ტუბერკულოზი, სიმსივნე, ათაშანგი, ნერვული სისტემის ზოგიერთი დაავადება) შედეგად, რ-იც შლის ძვლის სასახსრე ბოლოებს და მის რბილ ქსოვილებს, იწვევს იოგებისა და კუნთების მოდუნებას და ა. შ. ასეთ შემთხვევაში მკურნალობენ ა-ის გამომწვევ დაავადებას, ზოგჯერ სახსრის ფუნქციის აღსადგენად მიმართავენ ქირურგ. ოპერაციას.

*ე. ქურდიანი.*



ბარძაყის ამოვარდნილობა.

**ამოზნექილი დაპროგრამება,** იხ. სტ. *მათემატიკური დაპროგრამება.*

**ამოზნექილობა და ჩაზნექილობა** წირისა, $y=f(x)$ ფუნქციის გრაფიკის თვისება წერტილში. წირს ეწოდება ამოზნექილი ზევით (ან ჩაზნექილი ქვევით) მოცემულ წერტილში, თუ ამ წერტილის მომცველ რკალზე მოიძებნება ისეთი უბანი, რ-იც მოიცავს ამ წერტილს და განლაგებულია მხების ქვემოთ (ნახ. ა, ა′), და ამოზნექილი ქვევით (ან ჩაზნექილი ზევით), თუ რკალის რაიმე უბანი მხების ზემოთ არის განლაგებული (ნახ. ბ, ბ′). ჩვეულებრივ, პირველ შემთხვევაში წირს უწოდებენ ამოზნექილს მოცემულ წერტილში, ხოლო მეორე შემთხვევაში — ჩაზნექილს. თუ $y=f(x)$ ფუნქციას აქვს $f'(x)$ და $f''(x)$ წარმოებულები (იხ. *დიფერენციალური აღრიცხვა*), მაშინ მისი გრაფიკის ამოზნექილობა წერტილში ხასიათდება სათანადო უბანზე $f''(x)<0$ და ჩაზნექილობა $f''(x)>0$ უტოლობებით.

**ამოი,** იხ. *სიამინი.*

**ამოკი** (მალაიური amoq — სიშმაგე), შეტევითი ხასიათის ფსიქიკური დაავადება, მკვლელობის მანია. გავრცელებულია აღმ. მალაის კ-ებზე. ავადმყოფი გახელებული გარბის და თავს ესხმის ყველას, ვინც გზაზე ხვდება. გონს მოსვლის შემდეგ თითქმის არაფერი ახსოვს. დადგენილია ა-ის მიზეზობრივი კავშირი გარკვეულ ფსიქოპათოლ. მდგომარეობასთან (ეჭვიანობა, ღრმა დეპრესია და სხვ.).

**ამოკრეფა** (მეტალ.), ნედლეულისაგან სასარგებლო კომპონენტის გამოყოფა ნივთიერებათა განმაცალკევებელი პროცესების დროს (*გამდიდრება* სასარგებლო წიაღისეულისა, ქიმ.-ტექნოლ. პროცესები და სხვ.). ა-ის ხარისხს (ε) საზღვრავენ ფორმულით $\varepsilon = \frac{\gamma\beta}{\alpha}$, სადაც α და β სასარგებლო კომპონენტების რაოდენობაა (α — ნედლეულში, β — კონცენტრატში), ხოლო γ კონცენტრატის გამოსავლიანობაა. ა-ის ხარისხს პროცენტობით გამოსახავენ.

**ამოკრეფის დრო** (გამოთვლით ტექნიკაში), დროის მონაკვეთი, რ-იც საჭიროა ციფრული გამომთვლელი მანქანის დამხსომებელი მოწყობილობიდან რიცხვითი ინფორმაციის მისაღებად. ა. დ-ს გამოსახავენ ფორმულით: $t_{ა.დ.} = t_{მ} + t_{წ} + t_{რ}$, სადაც $t_{მ}$ — დამხსომებელ მოწყობილობაში მოცემული უჯრედის მოსაძებნად განკუთვნილი დროა, $t_{წ}$ — ინფორმაციის წაკითხვის დრო, ხოლო $t_{რ}$ — დრო, რ-იც საჭიროა წაკითხვის პროცესში წაშლილი ინფორმაციის აღსადგენად (რეგენერაციის დრო). ა. დ. დამხსომებელი მოწყობილობის სწრაფმოქმედების მთავარი მახასიათებელია.

**„ამომავალი მზე",** ქართ. სამეცნ.-ლიტერატურული ჟურნალი. ქართვ. სტუდენტთა ორგანო. ერთადერთი ნომერი გამოვიდა 1909 თბილისში. მასში დაბეჭდილია სტუდენტთა სტატიები, რეცენზიები, ინფორმაციები და მხატვრული ნაწარმოებები, პეტერბ. უნ-ტის სტუდენტთა ქართ. წრის საზაფხულო მუშაობის გეგმა და სხვ. რედაქტორ-გამომცემელი — ბ. ტყემალაძე.

**ამომრთველი** ელექტრული, აპარატი, რ-ის დანიშნულებაა ჩართოს ან ამორთოს ელექტრული მოწყობილობა (სანათი, ძრავა, სახურებელი ღუმელი, ტრანსფორმატორი, ელექტროგადამცემი ხაზი და სხვ.). მისი მთავარი კონსტრუქციული ელემენტებია ამძრავი (ხელის, ზამბარიანი, ელექტრომაგნ., პნევმატიკური) და საკონტაქტო სისტემა. ასეული და ათასეული ამპერი დენის ძალის გამოსართავად ა-ს *რკალსაქრობი მოწყობილობა* აქვს.

დაბალი (1 *კვ*-მდე) ძაბვის ა. არის საყოფაცხოვრებო და სამრეწველო. საყოფაცხოვრებო ა. უმეტესად არაავტომატურია. მას ცვლადი დენის იმ ხელსაწყოებსა და მოწყობილობებში იყენებენ, რ-თა ძაბვა არ აღემატება 220 *ვ*, ხოლო დენის ძალა—10 ამპერს. სამრეწვ. ა. ავტომატურიცაა და არაავტომატურიც. უმთავრესად იყენებენ ელექტრული წრედების გადამეტტვირთვისა და მოკლე შერთვის დენისაგან დასაცავად. სამრეწვ. ა-ს ხშირად აკუთვნებენ ჩამრაზებს, *კონტაქტორებს, გადამრთველებს, მაგნიტურ ამამუშავებლებს* და სხვ.

მაღალი (1 *კვ*-ზე მეტი) ძაბვის ა-ს იყენებენ ნორმალური რეჟიმით



1



2



3



4



5



6



7



8

*სტ. ალმასის ფონდი სსრ კავშირისა.* სსრკ ალმასის ფონდის საგანძური: **1.** ბროში ბრილიანტები, საფირონი. XIX ს. 50-იანი წწ.; **2.** იმპერატორის დიდი გვირგვინი. ვერცხლი, ბრილიანტები, მარგალიტები, შპინელი (ლალი). 1762; **3.** დიდი თაიგული. ბრილიანტები, ზურმუხტი, ოქრო, ვერცხლი. დაახლ. 1760; **4.** სამაჯური. ოქრო, ბრტყელი ალმასი, მინანქარი. XIX ს. II მეოთხედი; **5.** ქინძისთავი. ბრილიანტები, ოქრო, ვერცხლი. XVIII–XIX სს მიჯნა; **6.** ალმასი „შაჰი". XVI ს.; **7.** ბროში. ზურმუხტი, ბრილიანტები, ოქრო. XIX ს. II მეოთხედი; **8.** ალმასი „ორლოვი". XVII ს.



სტ. ანანია. ა ნ ა ნ ი ა. ოთხთავის მინიატიურები: მათე მახარებელი; მარკოზ მახარებელი. საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის კ. კეკელიძის სახ. ხელნაწერთა ინსტიტუტი. თბილისი.

მომუშავე მაღალი ძაბვის მოწყობილობათა არაავტომ. ოპერატ. ჩართვისა და ამორთვისათვის. ამ მოწყობილობებს იგი ავტომატურად გამორთავს გადამეტტვირთვისა და მოკლე შერთვის დენით გამოწვეული ავარიული რეჟიმის დროს. ა-ის მთავარი პარამეტრებია ნომინალური ძაბვა (3-იდან 750 *კვ*-მდე და მეტი), ნომინალური დენი (100 *ა*-იდან 12 *კა*-მდე და მეტი), ამორთვის დენი (რამდენიმე ასეული *კა*); მნიშვნელოვანი პარამეტრია ამორთვის დრო (ბრძანების გაცემის მომენტიდან მოკლე შერთვის დენის შეწყვეტამდე), ჩვეულებრივ, 0,06—0,1 *წმ*, საუკეთესო ნიმუშებში არ აღემატება 0,03 *წმ*. რაც უფრო მცირეა ეს დრო, მით უფრო ნაკლებია მოკლე შერთვით გამოწვეული ზიანი.

მაღალი ძაბვის ა-ების კლასიფიკაციასა და ძირითად კონსტრუქციულ ელემენტებს განსაზღვრავს ის გარემო (ზეთი, ჰაერი, ელექტრომაგნიტური ველი და ა. შ.), სადაც ქრება ელექტრული რკალი. იხ. *ზეთის ამომრთველი, საჰაერო ამომრთველი, ელექტრომაგნიტური ამომრთველი, ამომრთველი* ვაკუუმური.

*ლიტ*.: Ч у н и х и н А. А., Электрические аппараты, М., 1967.

**ამომრთველი** ვ ა კ უ უ მ უ რ ი, მაღალძაბვიანი ელექტრული წრედების ჩამრთველ-გამომრთველი აპარატი, რ-ის საკონტაქტო სისტემა ამორთვის დროს წარმოქმნილი რკალის ჩაქრობის მიზნით მოთავსებულია მაღალვაკუუმურ რკალსაქრობ კამერაში. ვაკუუმური კამერა გათვალისწინებულია 3—35 *კვ* ნომინალურ ძაბვაზე. უფრო მაღალძაბვიანი ამომრთველების მისაღებად კამერებს თანამიმდევრობით აერთებენ. ვაკუუმური კამერის ა-ების ნომინალური დენი არ აღემატება 600 — 1000 ა-ს. ვაკუუმურ ა-ს იყენებენ ელექტრული დატვირთვის ამომრთველად საამქროების, ქალაქებისა და სოფლების ქვესადგურებში. ა-ის ამორთვის დრო 0,03 *წმ*-ია, მუშაობს $\pm 50^0C$ ფარგლებში, აგრეთვე გაზრდილი ტენიანობისა და ფეთქებადი გარემოს პირობებში. *ნ. ქვაჩაკიძე.*

**ამომრჩეველთა განაწესი,** სსრკ-ში ამა თუ იმ საარჩევნო ოლქის ამომრჩეველთა წინადადებები პოლიტ., ადმ., სამეურნეო თუ სოც.-კულტ. საკითხებზე, რ-თა განხორციელებისათვის უნდა იზრუნოს მათმა დეპუტატმა. ყალიბდება ამომრჩეველთა კრებაზე დეპუტატობის კანდიდატის წამოყენების ან დეპუტატის ანგარიშგების დროს. საბჭოს აღმასრ. ორგანო შეისწავლის ა. გ-ს და წარუდგენს საბჭოს სესიას. თუ რომელიმე წინადადება უარყოფილ იქნა, საბჭომ ამომრჩეველთა კრებას უარყოფის მოტივები უნდა აუწყოს და მისგან სათანადო თანხმობა მიიღოს. შესასრულებლად მიღებული ა. გ. სავალდებულო სამართლებრივი აქტია და მისი შესრულების თაობაზე დეპუტატი ანგარიშს აბარებს თავის ამომრჩევლებს. ა. გ. დეპუტატის გაწვევის უფლებასთან ერთად საბჭ. წარმომადგენლობითი სისტემის ჭეშმარიტი დემოკრატიულობის დამადასტურებელია. იგი უცხოა ბურჟ. წარმომადგენლობითი სისტემისათვის, რ-იც უარყოფს ამომრჩევლების წინაშე დეპუტატის ანგარიშგებისა და პასუხისმგებლობის პრინციპებს.

**ამომჭმელი მანქანა** პ ო ლ ი გ რ ა ფ ი ა შ ი, საბეჭდი ფორმების დასამზადებელი მანქანა. სამამულო წარმოების კტ—3-ს აქვს ჰორიზ. ღერძზე მბრუნავი სამი როტორი. მათზე დამაგრებული ფრთები იტაცებს მანქანის კორპუსში ჩასხმულ მჟავას ხსნარს და აფრქვევს სპეც. ჩარჩოში ჩამაგრებული თუთიის, მაგნიუმის ან სხვა ლითონის ექსპონირებული ფირფიტის ზედაპირს. იმის გამო, რომ მჟავას ნაწილაკები ძლიერად ეფრქვევა ფირფიტას, *ამოჭმის* პროცესი მნიშვნელოვნად ჩქარდება და საბეჭდი ელემენტების ფორმა გაცილებით უფრო მკაფიო გამოდის, ვიდრე ხელით მუშაობის დროს.

დანიშნულებისა და ამომჭმელი ხსნარის მიწოდების ხერხის მიხედვით ა. მ. სხვადასხვაგვარია. ა. მ-ს ამზადებენ მჟავაგამძლე ფოლადისაგან, კერამ. და პლასტმასის მასალისაგან.

**ამომხსნელ მამრავლთა მეთოდი,** წრფივი დაპროგრამების მეთოდი; ეკონომიკაში იყენებენ ექსტრემალური ამოცანების ამოსახსნელად. ა. მ. მ-ის ავტორია აკად. ლ. *კანტოროვიჩი*. დაწვრილებით იხ. სტ. *მათემატიკური დაპროგრამება*.

**ამონა,** X ს. I ნახ. ქართველი ხუროთმოძღვარი, ხანძთის ეკლესიის (იხ. *ფორთის ტაძარი*) აღმშენებელი, მოღვაწეობდა *აშოტ კუხის* დროს. მოხსენიებულია გიორგი მერჩულეს „გრიგოლ ხანძთელის ცხოვრებაში". ა. მხატვრული ნიჭით დაჯილდოებული და თავისი დროისათვის მოწინავე ხუროთმოძღვარი ყოფილა.

**ამონაგები** პ რ ო დ უ ქ ც ი ი ს რ ე ა ლ ი ზ ა ც ი ი დ ა ნ, პროდუქციის გაყიდვით მიღებული თანხა, რ-ის სიდიდე დამოკიდებულია რეალიზებული პროდუქციის რაოდენობაზე, ასორტიმენტზე, ხარისხსა და ფასზე. სსრკ-ში ა. საწარმოს ფულადი შემოსავლის ძირითადი წყაროა და განსაზღვრავს საწარმოს სამეურნეო საქმიანობის შედეგებს დროის განსაზღვრულ მონაკვეთში (თვე, კვარტალი, წელი). ა. მიიღება მზა ნაკეთობისა და საკუთარი წარმოების ნახევარფაბრიკატების რეალიზაციით, სხვა საწარმოთათვის შესრულებული სამრეწვ. ხასიათის სამუშაოებითა და მომსახურებით, მოცემული საწარმოს ბალანსზე მყოფი სამშენებლო და სხვა არასამრეწვ. მეურნეობებისათვის პროდუქციის რეალიზაციითა და ა. შ. ა. პროდუქციის წარმოებასა და გასაღებაზე გაწეული ხარჯების დაფარვის მთავარი წყაროა. ა-იდან ყალიბდება საწარმოს მოგებაც. ა-ს იყენებენ მატერ. ფასეულობათა მომწოდებლებთან ანგარიშსწორებისათვის, ხელფასის გასაცემად, ამორტიზაციისა და ეკონ. სტიმულირების ფონდების შესაქმნელად, ბიუჯეტში ბრუნვის გადასახადის, ძირითადი ფონდებისა და საბრუნავი საშუალებების გადასახდელის, ფიქსირებული გადასახდელის, მოგების თავისუფალი ნაშთის, სესხზე სარგებლის (პროცენტის) თანხის და სხვ. შესატანად.

**ამონაგი,** სადნობი და სახურებელი ღუმლების, საცეცხლეების, საკვამურების, ქიმ. აპარატურის, აბაზანებისა და სხვ. დამცავი შიგა პირნაკეთობა. დანიშნულების მიხედვით ა. შეიძლება იყოს ცეცხლგამძლე (მაგ., შამოტის, დინასის, დოლომიტის, მაგნეზიტის და სხვათა ა.), ქიმიურად მედეგი და თბოსაიზოლაციო.

**ამონალები,** ამონიუმის გვარჯილის ჯგუფის ფეთქებად ნივთიერებათა სახეობა (იხ. *ამონიტები*).

**ამონახსნი** გ ა ნ ტ ო ლ ე ბ ი ს ა, უცნობის ის მნიშვნელობა, რ-ის ჩასმა უცნობის ნაცვლად სათანადო განტოლებას იგივეობად აქცევს. იმის მიხედვით, თუ რა სახის განტ. გვაქვს, ამონახსნი შეიძლება იყოს *რიცხვი, ვექტორი, ფუნქცია* და ა. შ.

**ამონი,** ა მ უ ნ ი, ძვ. ეგვიპტელთა ღვთაება, ქ. *თებეს* მფარველი. შუა სამეფოს ხანიდან (ძვ. წ. XXI ს.) ა. და მზის ღვთაება — რა (რე) გააიგივეს — ამონ-რა (რე). XVIII დინასტიის ფარაონების დროს ა. ეგვ. პანთეონში უზენაეს ღვთაებად და ფარაონთა მამადაა აღიარებული. ეგვ. დამპყრობლური პოლიტიკა აისახა ა-ის გამოსახულებაში: გვირგვინოსანი მეომარი ღვთაება გამარჯვების მახვილს და დაპყრობილი ქვეყნების სიმბოლოებს გადასცემს ფარაონს. ა-ის კულტის მთავარი ადგილები — კარნაკისა და ლუქსორის ტაძრები ქ. თებეში — ძვ. ეგვ. ხელოვნ. შესანიშნავი ძეგლებია.

*ლიტ*.: М а т ь е М. Э., Древнеегипетские мифы, М.—Л., 1956; П е р е п е л к и н Ю. Я., Переворот Аменхотпа IV, М., 1967.

**ამონი,** ძვ. სახელმწიფო აღმ. პალესტინაში, დააარსა არაბეთიდან მოსულმა სემიტური მოდგმის ხალხმა — ამონელებმა ძვ. წ. XIV—XIII სს-ში, დედაქალაქი— რაბათ-ამონი. პტოლემე II ფილადელფოსმა რაბათ-ამონს უწოდა ფილადელფია (ახლანდ. ამანი—იორდანიის დედაქალაქი). ა. მიწებისათვის ებრძოდა *ამორეველებს,* ისრაელებსა და იუდეველებს. ძვ. წ. X ს-ში ა. დაიპყრო ისრაელთა მეფემ დავითმა. X ს-ის ბოლოს ა-მა დამოუკიდებლობა დაიბრუნა. ა. VIII—VII სს-ში ასურეთის, ხოლო VI—IV სს-ში სპარსეთის გამგებლობაშია. ძვ. წ. III ს-ში პტოლემეებმა, ხოლო II ს-ში *სელევკიდებმა* დაიმორჩილეს. ძვ. წ. 63-იდან ა. რომის იმპერიის შემადგენლობაში იყო ავტონ. უფლებით. შემორჩენილია ანტ. ხანის ბრწყინვალე არქიტ. ძეგლები (თერმები, პორტიკები, თეატრი და სხვ.).

**ამონიოს საკა** (Ammōnios Sakkas) (დაახლ. 175 — დაახლ. 242), ალექსანდრიელი ფილოსოფოსი. *პლოტინეს*, ლონგინეს, წარმართი ფილოსოფოსის ორიგენეს და, როგორც ფიქრობენ, ქრისტიან ორიგენეს მასწავლებელი, *ნეოპლატონიზმის* მამამთავარი. წერილობითი თხზულებები არ დაუტოვებია. პორფირიოსის გადმოცემით, ქრისტიანობა მიიღო, მაგრამ შემდეგ ისევ დაუბრუნდა წარმართობას.

**ამონიოს ჰერმია** (Ammōnios Hermeias; ძვ. ქართული წყაროების მიხედვით ა. ე რ მ ი ს ი ა ნ ე რ მ ი ა), V ს. ბერძენი ფილოსოფოსი, *არისტოტელეს* ცნობილი კომენტატორი. ათენში ისმენდა *პროკლეს* ლექციებს.

XI ს-ში ქართულად უთარგმნიათ ა. ჰ-ს ორი თხზულება: „მოსაჴსენებელი ხუთთა ხმათადმი პორფირი ფილოსოფოსისათა" და „მოსაჴსენებელი ათთა კატიღორიათადმი არისტოტელისთა"; ეს თარგმანები შესულია კრებულში, რ-ის მიზანი ყოფილა თავი მოეყარა არისტოტელეს „კატეგორიებთან" დაკავშირებული თხზულებებისათვის. კრებულის ცხრა ხელნაწერიდან უძველესია XII ს. ხელნაწერი (S—2562). ქართველი მთარგმნელის ვინაობა უცნობია.

**ამონიტები** (Ammonoidea), ამომწყდარი გარენიჟარიანი თავფეხიანი მოლუსკების ზერიგი. ცხოვრობდნენ დევონურიდან ცარცული პერიოდის დამლევამდე. გავრცელებული იყვნენ მთელს დედამიწაზე. ბრტყელი, სპირალურად დახვეული ნიჟარა გარდიგარდმო დატიხრული და კამერებად დანაწილებული ჰქონდათ. უკანასკნელ კამერაში მოთავსებული იყო ცხოველის რბილი სხეული. დანარჩენი, ე. წ. საჰაერო კამერები, აირს შეიცავდა და ჰიდროსტ. აპარატის როლს ასრულებდა. ა. მტაცებლები იყვნენ. თავზე ორი თვალი ჰქონდათ, პირის ირგვლივ საცეცები — ე. წ. „ხელები". ზოგის ნიჟარა სადა იყო, ზოგისა კი წყვილი გვერდითი გამონაზარდით, ე. წ. ყურებით. ნიჟარა გარე — ფაიფურისებრი და შიგა — სადაფისებრი შრეებისაგან შედგებოდა, ზოგჯერ გლუვი იყო, უმეტეს შემთხვევაში კი ზრდის ხაზებით, წიბოებით, სარტყლებით, კოპებითა და ღარებით მოჩუქურთმებული. მისი დიამეტრი 1 *სმ*-იდან 2 *მ*-მდე აღწევდა. ცარცული პერიოდის ა-ის ნიჟარა უჩვეულო ფორმისაა. მაგ.: მოჩუქურთმებული ტ უ რ ი ლ ი ტ ე ს ი ს ა — ლოკოკინასებრად დახვეულია, ა. ჯანელიძის მიერ დადგენილი კ ო ლ ხ ი დ ი ტ ე ს ი ს ა — ჯერ ლოკოკინასებრად, შემდეგ სპირალურად, ბოლოს კი კავივით მოხრილი. ა. ნამარხ თავფეხიანთა ყველაზე მაღალორგანიზებული წარმომადგენლები იყვნენ. ცარცული პერიოდის ბოლოს ისინი ამოწყდნენ, მაგრამ თავიანთი არსებობის მანძილზე მეტად სწრაფად ვი-



ამოზნექილობა და ჩაზნექილობა.


ვაკუუმური ამომრთველი.


ამონი. თუთანხამონის პერიოდი. ლუვრი. პარიზი

თარდებოდნენ და ფართოდ იყვნენ გავრცელებული წარსულის ზღვებში ისინი საუკეთესო „სახელმძღვანელო" ნამარხებად ითვლებიან. ცნობილია ა-ის 1500-ზე მეტი გვარი. ბევრი მათგანი საქართვ. იურული და ცარცული სისტემების ნალექებში გვხვდება. *ნ. ხიმშიაშვილი.*

**ამონიტები,** ამონიუმის გვარჯილის ჯგუფის ფეთქებადი ნივთიერებანი. ამონიუმის გვარჯილის, საწვავისა და ფეთქებადი ნივთიერებების ნარევი. ა. მეორეული (ბრიზანტული) ფეთქებადი ნივთიერებებია. ა-ში საწვავ მასალად იყენებენ ორგ. ნივთიერებებს (მერქნის ფქვილი, ტორფი, ნავთობის ზეთები და სხვ.) ან არაორგ. (ფეროსილიციუმის, ალუმინის ფხვნილი) ნივთიერებებს; ფეთქებად ნივთიერებად — *ნიტროგლიცერინს* (ან სხვა რომელიმე ნიტროეთერს), ტროტილს (*ტრინიტროტოლუოლი*), ჰექსოგენს, ტენს (ტეტრანიტროპენტაერიტრიტი).

გვარჯილისა და საწვავის ნარევს ეწოდება დინამონი, გვარჯილისა და ტროტილისას — ამატოლი, გვარჯილის, ალუმინის ფხვნილისა და ტროტილისას — ამონალი. ა-ის საექსპლუატაციო მახასიათებლებია: აფეთქების სითბო 2,1-იდან 5,88 *მეგჯ/კგ*-მდე (500-იდან 1400 *კკალ/კგ*-მდე), დეტონაციის სიჩქარე 1,5 —2-იდან 5—6 *კმ/წმ*-მდე, მუხტის სიმკვრივე 0,8—1,5 *გ/სმ³*. ა-ს იყენებენ სამთო სამუშაოებზე, ყუმბარების, ჭურვებისა და ნაღმების დასამუხტავად, სამხ.-საინჟინრო საქმეში და სხვ. ა. ნაკლებმგრძნობიარეა დარტყმისა და ხახუნისადმი, ქიმიურად მედეგია და სხვა ფეთქებად ნივთიერებებთან შედარებით უსაფრთხოა დამზადების, მოხმარების, აგრეთვე შენახვის პროცესში, მაგრამ ჰიგროსკოპიულია და ტკეპნადი.



ამონიტები: 1. Perisphinctes, 2. Holcophylloceras, 3. Macrocephalites — საქართველოს შუაიურული ნალექები; 4. Kosmoceras—დაღესტნის შუაიურული ნალექები; 5. Colchidites colchicus Djan — საქართველოს ცარცული ნალექები (ნიკორწმინდა).

**ამონიუმი,** იონი $NH_4$, შედის მრავალი ნაერთის შედგენილობაში, სადაც ერთვალენტოვანი ლითონის როლს ასრულებს. ასეთებია ამონიუმის ჰიდროჟანგი და ა-ის მარილები: ამონიუმსულფატი, ამონიუმქლორიდი და სხვ. წყალხსნარებში ა-ის ნაერთების დისოციაციის დროს ა. კატიონის სახითაა, მაგ., $NH_4Cl=NH_4^++Cl^-$. ა-ის მარილების უმეტესობა უფერო კრისტ. ნივთიერებებია, წყალში კარგად იხსნება, გახურებისას ადვილად იშლება და გამოყოფს *ამიაკს*.

**ამონიუმის გვარჯილა,** იგივეა, რაც *ამონიუმნიტრატი*

**ამონიუმის ჰიდროჟანგი,** $NH_4OH$, *ამიაკის* წყალში გახსნისას წარმოქმნილი ნაერთი. ამიაკის წყალში გახსნის პროცესი გამოისახება განტოლებით $NH_3+H_2O \leftrightarrows NH_4OH \leftrightarrows NH_4^++OH^-$. ა. ჰ-ს წყალხსნარში $OH^-$ იონების მოწყვეტის გამო აქვს სუსტი ფუძის თვისებები. ა. ჰ. ერთ-ერთი მნიშვნელოვანი ქიმ. რეაქტივთაგანია. მის განზავებულ ხსნარს ნიშადურის სპირტს უწოდებენ. ამ უკანასკნელს იყენებენ მედიცინაში, აგრეთვე საოჯახო საქმეში — თეთრეულის გასარეცხად და ლაქების ამოსაყვანად. გასაყიდი ნიშადურის სპირტი ჩვეულებრივ დაახლ. 10% ამიაკს შეიცავს.

**ამონიუმკარბონატი,** ნახშირმჟავა ამონიუმი, $(NH_4)_2CO_3$, თეთრი ფერის კრისტ. მარილი, წყალში კარგად იხსნება. ძლიერ არამდგრადია როგორც ჰაერზე, ისე ხსნარში. ოთახის ტემპ-რაზე გამოყოფს ამიაკს და გარდაიქმნება ამონიუმბიკარბონატად $NH_4HCO_3$. 60°C გახურებისას იშლება $NH_3$, $CO_2$ და $H_2O$. ამიტომ ა-ს ხშირად იყენებენ საფუარის ნაცვლად. ა. მიიღება აირადი ამიაკის, ნახშირორჟანგისა და წყლის ორთქლის ურთიერთქმედებით (რეაქციის პროდუქტების სწრაფი გაცივებისას).

**ამონიუმნიტრატი,** აზოტმჟავა ამონიუმი, ამონიუმის გვარჯილა, $NH_4NO_3$, უფერო ჰიგროსკოპიული კრისტ მარილი, $t_ლ$ 169,6 — 170°C, უფრო მაღალ ტემპ-რაზე იშლება, კარგად იხსნება წყალში, თხევად ამიაკში და სხვ. ა. ძლიერი მჟანგავია, მშრალ მდგომარეობაში დეტონაციით ფეთქდება მისი მიღება შეიძლება ამიაკით განზავებული $HNO_3$-ის ნეიტრალიზაციისას სსრკ-ში გამოდის სამი მარკის ა. ა, ბ და ვ. პირველ ორს იყენებენ მრეწველობაში, ფეთქებად ნარევებში (*ამონიტებში*). ვ-მარკა ეფექტური და სსრკ-ში ყველაზე გავრცელებული *აზოტიანი სასუქია*, იგი შეიცავს 34% აზოტს. ჰიგროსკოპიულობისა და შეხლეტების შესამცირებლად მას სხვადასხვა საკონდიციო დანამატს ურევენ. ა-ს იყენებენ მცენარის დამატებითი კვებისათვის და ნიადაგის გასანოყიერებლად.

**ამონიუმსულფატი,** გოგირდმჟავა ამონიუმი, $(NH_4)_2SO_4$, უფერო კრისტ. მარილი. 357° C გახურებისას ნაწილობრივ იშლება და გამოყოფს ამიაკსა და მჟავა ა-ს. ა. წყალში კარგად იხსნება, წყალხსნარს აქვს მჟავა რეაქცია. მრეწველობაში მიიღება გოგირდმჟავასა და ამიაკის ურთიერთქმედებით. ა-ს, როგორც აზოტიან სასუქს, ფართოდ იყენებენ სოფ. მეურნეობაში.

**ამონიუმფოსფატები,** ფოსფორმჟავა ამონიუმის მარილები (მონო-, დი- და ტრიამონიუმფოსფატები). მონოამონიუმფოსფატი $NH_4H_2PO_4$ მდგრადი, უფერო, არაჰიგროსკოპიული კრისტალებია, $t_ლ$ 190°C; დიამონიუმფოსფატი($(NH_4)_2HPO_4$— ნაკლებმდგრადი; ტრიამონიუმფოსფატი $(NH_4)_3PO_4$ კი — არამდგრადია, უკვე 20°C-ზე იშლება და ამიაკს გამოყოფს. ა. მიიღება ამიაკით ფოსფორმჟავას ნეიტრალიზაციის შედეგად. ა-იდან მინერ. სასუქად ყველაზე მეტად მონოამონიუმფოსფატს (*ამოფოსი*) იყენებენ. დიამონიუმფოსფატი ერთ-ერთი საუკეთესო *ანტიპირენია*.

**ამონიუმქლორიდი,** ნიშადური, $NH_4Cl$, უფერო კრისტ. მარილი, კარგად იხსნება წყალში (37,2 გ 100 გ $H_2O$-ში, 20°C-ზე)და თხევად ამიაკში.338°C გახურებისას მთლიანად იშლება ამიაკად და ქლორწყალბადად. ამონიუმქლორიდის წყალხსნარს მჟავა რეაქცია აქვს. მრეწველობაში ა-ს ღებულობენ როგორც თანაპროდუქტს ამიაკური ხერხით სოდის წარმოებისას. ა-ს იყენებენ მშრალი გალვანური ელემენტების წარმოებაში, მოკალვისა და რჩილვისას, აგრეთვე მედიცინაში (გულის დაავადებით გამოწვეული შეშუპების დროს და ვერცხლისწყლის შარდმდენი პრეპარატების მოქმედების გასაძლიერებლად).

**ამონიფიკაცია** (*ამონიუმი* და ლათ. facio — ვაკეთებ), აზოტის შემცველი ორგ. ნივთიერების დაშლის პროცესი, რ-საც თან სდევს ამიაკის გამოყოფა. ა-ს დიდი მნიშვნელობა აქვს ბუნებაში აზოტის მიმოქცევისა და მცენარის კვებისათვის. ნიადაგის ორგ. ნაერთების (ჰუმუსის, ორგ. სასუქის, მცენარეული ნარჩენის, ცხოველისა და მიკროორგანიზმის მკვდარი სხეულის) ძნელად შესათვისებელი აზოტი ა-ის პროცესში მცენარისათვის ადვილად შესათვისებელ ფორმად იქცევა. ცილის ა. ხდება ნიადაგში ფართოდ გავრცელებული ლპობის ბაქტერიების, აგრეთვე ზოგიერთი აქტინომიცეტისა და სოკოს საშუალებით. ა-ისას გამოყოფილი ამიაკის მცირე ნაწილს თვით მიკროორგანიზმები იყენებენ, ხოლო დიდ ნაწილს ანეიტრალებს ნიადაგში ორგ. და არაორგ. მჟავები, რის შედეგადაც წარმოიქმნება ამონიუმის მარილები. ახალგაზრდა მცენარის ნარჩენებში აზოტის ა. უფრო სწრაფად მიმდინარეობს, ვიდრე გახევებულში. შეზღუდული აერაციის პირობებში ა-ის დროს წარმოიქმნება მცენარისათვის მავნე შუალედური პროდუქტები.

**ამოორთქვლა,** გამხსნელის *აორთქლებით* მყარ ნივთიერებათა ხსნარების კონცენტრირების პროცესი. ძირითადად იყენებენ წყალხსნარებისათვის კვების მრეწველობაში (შაქრის, კონსერვებისა და სხვ. წარმოება), ქიმ. მრეწველობაში და სხვ. სამრეწველო ა-ს ატარებენ ვაკუუმის პირობებში (გასახურებლად წყლის ორთქლს იყენებენ), რითაც მცირდება ხსნარის დუღილის ტემპ-რა და შესაძლებელი ხდება ისეთი ხსნარების ა., რ-თა ძლიერი გახურება სასურველი არაა. ორთქლის ხარჯის ეკონომიის მიზნით იყენებენ მრავალჯერად ანუ მრავალკორპუსიან ა-ს. დანადგარის პირველ კორპუსში ა-ის შედეგად მიღებულ ე. წ. მეორეულ ორთქლს იყენებენ მომდევნო კორპუსში აორთქლებისათვის, რაც საშუალებას გვაძლევს საქვაბიდან გამახურებელი ორთქლი მხოლოდ პირველ კორპუსს მივაწოდოთ. მრავალკორპუსიანი დანადგარისათვის აუცილებელია პირველი კორპუსიდან წნევის თანდათანობითი შემცირება, რათა ყოველ კორპუსში უზრუნველყოფილ იქნეს გამახურებელ ორთქლსა და მდუღარე სითხეს შორის სითბოს გადაცემისათვის აუცილებელი ტემპ-რის სხვაობა. ერთკორპუსიან დანადგარებში ზოგჯერ მიზანშეწონილია თბური ტუმბოს გამოყენება, ე. ი. მეორეული ორთქლის შეკუმშვით მისი ტემპ-რის აწევა და აპარატის გასახურებლად დაბრუნება. ამ ხერხს მიმართავენ რძის, ხილის წვენისა და სხვ. წარმოებაში, სადაც ხსნარის დუღილის ტემპ-რა ახლოა გამხსნელის დუღილის ტემპ-რასთან.

**ამორალიზმი,** იმორალიზმი (ბერძნ. a — უარყ. ნაწ. და ლათ. moralis — ზნეობრივი), ნიჰილისტური დამოკიდებულება მორალისადმი. ა. ამართლებს პიროვნების ყოველგვარ უზნეო საქციელს. მისი გამოვლენის ფორმებია: ცინიზმი, კაცთმოძულეობა, უპრინციპობა, ეგოიზმი. ა-ის პასიური გამოვლენაა ფსევდოჰუმანური შემწყნარებლობა, სხვათა დანაშაულისადმი შერიგება და სხვ. ა-ად მიიჩნევენ ამორალური საშუალებით მორალური შედეგის მიღწევასაც (იხ. *მაკიაველიზმი*), ნაწილობრივ, *ფანატიზმს*, დემაგოგიას. ბოლოს, ა. შეიძლება გამოიხატოს ინდივიდუალისტურად განწყობილი პიროვნების უკიდურეს ნიჰილიზმში, რ-ითაც იგი ამჟღავნებს ზიზღსა და თავის უარყოფით დამოკიდებულებას გაბატონებული მორალისადმი. ა-ს მოეპოვება თავისი სოც საფუძველი — საზ-ბის ანტაგონისტურ კლასებად დაყოფა. ანტაგონისტურ საზ-ბაში ექსპლუატატორული კლასები არ არიან დაინტერესებული მორალის ზოგადსაკაცობრიო პრინციპების დაცვით, ზოგჯერ ისინი უხეშად არღვევენ ამ პრინციპებს თავიანთი ვიწრო კლასობრივი ინტერესებისათვის. ამის აშკარა გამოხატულებას წარმოადგენდა, მაგ , ფაშიზმის იდეოლოგია და პრაქტიკა ჰიტლერის დროინდელ გერმანიაში. კომუნიზმი ყოველგვარ სოც. და ეკონ. საფუძველს აცლის ა-ის გამოვლინებას ადამიანთა ურთიერთობაში *რ გაფრინდაშვილი.*

**ამორეველები,** სემიტური მოდგმის ტომები, რ-ებიც ძვ. წ. III ათასწლეულის II ნახევრიდან სამხრ.-დას. აზიაში ცხოვრობდნენ. მათ შესახებ ცნობები შემონახულია ლურსმულ ტექსტებსა და ბიბლიის (ძვ. აღთქმის) წიგნებში (აქადური „ამურრუ", შუმერული „მართუ", ებრ. „ამორი"), რ-თა მიხედვით ა-ის ერთი ნაწილი ძველ ქანაანში (პალესტინა) ებრაელთა დამკვიდრებამდე ნახევრად მომთაბარე ცხოვრებას ეწეოდა, ხოლო მეორე ნაწილი (ე. წ. აღმ. ქანაანელები) დას-იდან სამხრ. მესოპოტამიაში შეჭრილა. ქ. ურის III დინასტიის ეპოქაში (დაახლ. ძვ. წ. 2118—2007) ა-ის კომპაქტური დასახლება დამოწმებულია მთელ რიგ შუმერულ ქალაქებში (დრეჰემი, ისინი, ლაგა-

*ში, ური* და სხვ.). ქ. მარის არქივის (ძვ. წ. XVIII ს.) მიხედვით, ა-ს მდ. ევფრატის შუაწელზე რამდენიმე სახელმწიფო შეუქმნიათ. ბაბილონში მათ დამკვიდრებაზე მეტყველებს ამორეული საკუთარი სახელები, რ-ებიც ბაბილონის I დინასტიის ხანის (დაახლ. ძვ. წ. 1900—1600) ტექსტებშია დამოწმებული. ამ დროიდან მოყოლებული ა. ისტ. სარბიელზე აღარ ჩანან, ხოლო აქადური ტერმინი „ამურრუ“ მხოლოდ გეოგრ. შინაარსით გვხვდება, მაგ., თელ-ელ-ამარნის არქივში (ძვ. წ. XIV ს.), სადაც „ამურრუ“ აღნიშნავს არვადიდან ლიბანამდე გადაჭიმულ სახელმწიფოს. ძვ. წ. XI—VI სს-ში „ამურრუ“ სირიის ნაწილსა და ფინიკია-პალესტინას გულისხმობდა.

*ლიტ.*: Buccellati G., The Amorites of the Ur III period, Naples, 1966; Edzard D. O., Mari und Aramäer?, «Zeitschrift für Assyriologie», 1964, №56; Kupper J.-R., Les nomades en Mésopotamie au temps des rois de Mari, P., 1957.

*კ. წერეთელი.*

**ამორეული ენა,** ჩრდ.-დას. სემიტური ენა, რ-ზედაც მეტყველებდნენ *ამორეველები* სირიასა და მესოპოტამიაში ძვ. წ. III—II ათასწლეულებში. ა. ე. ცნობილია აგრეთვე აღმოსავლურ-ქანაანურის სახელწოდებით. ა. ე. მოღწეულია ძირითადად ქ. ურის III დინასტიისა და ბაბილონის I დინასტიის ხანის, ე. ი. ძვ. წ. XXII—XVI სს., ლურსმულ ტექსტებში მოხსენიებული ამორეული საკუთარი სახელებით. ამის მიხედვით, ზოგჯერ ა. ე-ში განარჩევენ ორ პერიოდს: ძველ (ურის III დინასტიის ხანა) და საშუალო ამორეულს (ძვ. ბაბილონური ხანა). ა. ე-ის მასალა გადმოცემულია ლურსმული დამწერლობით, რაც ამორეული ბგერების ზუსტად გამოხატვის საშუალებას არ იძლევა (ასე მაგ., ხორხისმიერი, ხახისმიერი და უკანაენისმიერი ნაპრალოვანი თანხმოვნები ხშირად გადმოცემულია ერთი „ხ“ თანხმოვნით). საყურადღებოა მჟღერი ემფატიკური თანხმოვნების არსებობა, რაც ჩრდ.-დას. სემიტურისათვის არ არის დამახასიათებელი. ა. ე-ში დამოწმებულია სახელის ბრუნების სამი ტიპი: სამბრუნვიანი (სახ., ნათ., აკუზატივი), ორბრუნვიანი (სახ. და ნათ.-აკუზატივი) და ერთბრუნვიანი (ყველა ბრუნვას ერთნაირი დაბოლოება აქვს). ზმნისათვის დამახასიათებელია დას. სემიტურისათვის ტიპური უღვლილება ასპექტის მიხედვით (პერფექტივი — იმპერფექტივი), თემათა წარმოება და სხვ.

*ლიტ.*: Gelb I. J., La lingua degli Amoriti, «Rendiconti dell'Academia Nazionale dei Lincei», Ser. 8, v. 13, Roma, 1958; Huffmon H. B., Amorite personal names in the Mari texts. A structural and lexical study, Balt., 1965.

*კ. წერეთელი.*

**ამორტიზატორი,** დარტყმის შესარბილებელი და ბიძგებისა და დიდი დატვირთვის თავიდან ასაცილებელი მოწყობილობა მანქანათა და ნაგებობათა კონსტრუქციებში, განსაკუთრებით თანამედროვე სწრაფ სატრანსპ. მანქანებში (ავტომობილი, თვითმფრინავი, რკინიგზის ვაგონები და სხვ.). ა-ს ათავსებენ დარტყმის გადამცემ და დარტყმისაგან დასაცავ სხეულებს შორის. ა-ის კონსტრუქცია ემყარება მყარი სხეულის (ზამბარები, რესორები, ტორსიონები, რეზინის ელემენტები), სითხისა და აირის (ჰიდრავ. და პნევმ. ზამპარები) დრეკადობის თვისებას. დარტყმის ენერგიის სწრაფად შთანთქმის მიზნით სატრანსპ. მანქანებში ა-ს დემპფერთან ერთად იყენებენ (იხ. აგრეთვე *დემპფერირება*).

**ამორტიზაცია** (გვიანდ. ლათ. amortisatio — ჩაქრობა), 1) ძირითადი ფონდების (მოწყობილობების, შენობების, ნაგებობების) თანდათანობითი გაცვეთა და გაცვეთის შესაბამისად მათი ღირებულების ნაწილ-ნაწილ გადატანა გამოშვებულ პროდუქციაზე (იხ. *ამორტიზაცია ძირითადი ფონდებისა*). 2) გადასახადით დაბეგრილი ქონების ღირებულების შემცირება (კაპიტალიზებული გადასახადის თანხით). 3) ა. ტექნიკაში (ფრანგ. amortir—შესუსტება, შერბილება), დარტყმის, ბიძგების შერპილება. იხ. სტ. *ამორტიზატორი*.

**ამორტიზაცია** ძირითადი ფონდებისა, წარმოების პროცესში მოხმარებული *ძირითადი ფონდების* გაცვეთილი ნაწილის ღირებულების წარმოებულ პროდუქტზე თანდათანობით (გაცვეთის შესაბამისად) გადატანის ობიექტური ეკონ. პროცესი. ა-ის აუცილებლობა გამოწვეულია აღწარმოების პროცესში ძირითადი ფონდების მონაწილეობის თავისებურებებით: ისინი მოქმედებენ რამდენიმე საწარმოო ციკლის განმავლობაში ისე, რომ არ იცვლიან თავიანთ ნატურალურ ფორმას, თანდათანობით ცვდებიან და გაცვეთის პროპორციულად გადასცემენ მათი დახმარებით წარმოებულ პროდუქტს გაცვეთილი ნაწილის შესაბამის ღირებულებას. ა-ის შედეგად შესაბამისი ფულადი სახსრები გროვდება ძირითადი ფონდების სრული ან ნაწილობრივი აღდგენისათვის. „ღირებულების ის ნაწილი,— წერს კ. მარქსი, — რომელსაც გაცვეთის გამო კარგავს ძირითადი კაპიტალი თავის ნატურალურ ფორმაში, მიმოიქცევა როგორც პროდუქტის ღირებულების ნაწილი“ (კაპიტალი, ტ. 2, თბ., 1957, გვ. 200—201). ძირითადი ფონდების გაცვეთის ასანაზღაურებლად საწარმოები სპეც., ე. წ. ა-ის ანარიცხებს იღებენ ძირითადი ფონდების საშ. წლიური ღირებულებისაგან, რაც საწარმოში შექმნილი პროდუქციის თვითღირებულების აუცილებელი ელემენტია. ა-ის ანარიცხებით დაგროვილ თანხას ა-ის ფონდი ეწოდება, ხოლო ა-ის ანარიცხების ჯამის შეფარდებას ძირითადი ფონდების საშ. წლ. ღირებულებასთან ა-ის ნორმა ჰქვია (%-ში). ა-ის ნორმის განსაზღვრის დროს ითვალისწინებენ ძირითადი ფონდების მატერიალურ ანუ ფიზიკურ და მორალურ ცვეთას. ა-ის ნორმებს ადგენენ ცენტრალიზებული წესით, დიფერენცირებულად, სახ. მეურნეობის დარგებისა და ძირითადი ფონდების სახეობათა მიხედვით, გაცვეთილი ძირითადი ფონდების კაპიტ. რემონტისა და სრული აღდგენისათვის; ამასთან გამოითვლიან ა-ის საშ. ნორმებს დიფერენცირებული ნორმებისა და ძირითადი ფონდების ღირებულებითი სტრუქტურის საფუძველზე.

სოციალ. მრეწვ. ძირითადი ფონდების საერთო (კაპიტ. რემონტისა და სრული აღდგენისათვის) ა-ის ნორმას გაიანგარიშებენ ფორმულით:

$$ნ_ა = \frac{ფ + რ + მ - ლ}{ფ \cdot ვ_ა} \cdot 100,$$

სადაც $ნ_ა$ არის ა-ის წლ. ნორმა (%), ფ — ძირითადი ფონდების სრული თავდაპირველი ღირებულება, რ — კაპიტ. რემონტის ღირებულება, მათი მუშაობის მთელი პერიოდის მანძილზე, მ — მოდერნიზაციის ღირებულება, ლ — სალიკვიდაციო ღირებულება, ე. ი. სხვაობა გაცვეთილი ძირითადი ფონდების რეალიზაციიდან მიღებულ ამონაგებსა და მათ დემონტაჟზე გაწეულ ხარჯებს შორის, $ვ_ა$ — ძირითადი ფონდების სამსახურის ნორმატიული ვადა (ა-ის პერიოდი).

ა-ის ნორმის სწორი გაანგარიშება ხელს უწყობს პროდუქციის თვითღირებულების, ფასების, ახ. ტექნიკის ეკონ. ეფექტურობის, კაპიტალდაბანდებათა და კაპიტ. რემონტის დაფინანსების ზომებისა და წყაროების ზუსტად განსაზღვრას, სრული სამეურნეო ანგარიშის განხორციელებასა და ძირითადი ფონდების გამოყენების გაუმჯობესებას. თუ ა-ის ანარიცხები ძირითადი ფონდების ფაქტობრივ გაცვეთაზე ნაკლებია, ა-ის ფონდი ვერ აღადგენს გაცვეთილ ფონდებს, შეფერხდება ტექ. პროგრესი, ხოლო თუ ა-ის ნორმა აღემატება ძირითადი ფონდების ფაქტობრივ გაცვეთას, მაშინ პროდუქციის თვითღირებულება გაუმართლებლად გადიდდება, რაც დაამახინჯებს რენტაბელობის ნამდვილ დონეს და ა. შ. სსრკ-ის მინისტრთა საბჭოს დადგენილებით, 1963 წ. 1 იანვ. დაწესებულია ა-ის ახალი, შედარებით გადიდებული ნორმები, რ-ებიც უფრო სრულად ითვალისწინებს ძირითადი ფონდების ფიზ. და მორალურ ცვეთას და უზრუნველყოფს მათს დროულ ნაწილობრივ და სრულ აღდგენას.

ა-ის ფონდი ორ ნაწილად იყოფა. ერთი ნაწილი (დაახლ. 47%) ხმარდება ძირითადი ფონდების ნაწილობრივ აღდგენას — კაპიტალურ რემონტს, მოწყობილობის მოდერნიზაციას, ხოლო მეორე ნაწილი (დაახლ. 53%) — სრულ აღდგენას — რენოვაციას. დაგეგმვისა და ეკონ. სტიმულირების ახალ პირობებში, სკკპ ცკ სექტ. (1965) პლენუმის გადაწყვეტილების შესაბამისად, ძირითადი ფონდების სრული აღდგენისათვის განკუთვნილი ა-ის ანარიცხების 30—45% გადაირიცხება *წარმოების განვითარების ფონდში*, რ-იც ხმარდება ახ. ტექ. დანერგვას, მოწყობილობის მოდერნიზაციას, სატრანსპ. საშუალებათა შეძენას, წარმოებისა და შრომის ორგანიზაციის სრულყოფას და სხვ. კაპიტ. დაბანდებათა დაფინანსებას.

ა-ის ფონდის ის ნაწილი, რ-იც ძირითადი ფონდების კაპიტ. რემონტისათვის არის გამიზნული, საწარმოს მიზნობრივი ფონდია და ინახება საწარმოს ანგარიშზე სახელმწ. ბანკში. ა-ის ფონდის ამ ნაწილიდან საწარმო ატარებს კაპიტ. რემონტს და ახდენს მოწყობილობის მოდერნიზაციას; იძენს ამ სამუშაოს შესრულებისათვის საჭირო დეტალებსა და კვანძებს, ახალ მოწყობილობას, თუ ეს ეკონომიურად მიზანშეწონილია; ამ თანხის ნაწილს (10%-მდე) გადარიცხავს ზემდგომი ორგანოს ანგარიშზე სპეც. რეზერვების შესაქმნელად იმ საწარმოთა დასახმარებლად, რ-თაც არ გააჩნიათ საკუთარი სახსრები კაპიტ. რემონტისათვის. ა-ის ფონდის დანარჩენი ნაწილი, როგორც ცენტრალიზებული კაპიტალდაბანდებების დაფინანსების წყარო, შეაქვთ მშენბანკში.

ა-ის ხვედრითი წონა სსრ კავშირის მრეწვ. წარმოების საერთო ხარჯებში 1971 შეადგენდა 5,3%, საქ. სსრ მრეწველობაში კი 4,0%. ა-ის ხვ. წ. მრეწვ. სხვადასხვა დარგში სხვადასხვაა და მკვეთრად განსხვავდება ერთმანეთისაგან. მაგ., თუ ნავთობის მომპოვებელი მრეწვ. წარმოების ხარჯებში ა-ის ხვ. წ. 35,5% შეადგენს, მსუბუქ მრეწველობაში ის 1% არ აღემატება.

*ლიტ.*: მარქსი კ., კაპიტალი, ტ. 1, თბ., 1954, თ. 6 და 13; ტ. 2, თბ., 1957, თ. 8; Бунич П. Г., Основные фонды социалистической промышленности, М., 1960; Иванов Е. А., Воспроизводство и использование основных фондов, М. 1968; Кваша Я., Амортизация и сроки службы основных фондов, М., 1959; Положение о порядке планирования, начисления и использования амортизационных отчислений в народном хозяйстве, М., 1962.

*ი. მიქელაძე.*

**ამორტიზაციის ანარიცხები,** იხ. სტ. *ამორტიზაცია ძირითადი ფონდებისა*.

**ამორტიზაციის ფონდი,** იხ. სტ. *ამორტიზაცია ძირითადი ფონდებისა*.

**ამორფული მდგომარეობა** (ბერძნ. a— უარყ. ნაწ. და morphē — ფორმა), ნივთიერების კონდენსირებული მდგომარეობა, რ-საც ახასიათებს ორი თავისებურება:

ბუნებრივ პირობებში ნივთიერების თვისებები (მექან., სითბური, ელექტრული და სხვ.) ყველა მიმართულებით ერთნაირია (იზოტროპია); ტემპ-რის გადიდებით ნივთიერება რბილდება და თანდათანობით გადადის თხევად მდგომარეობაში, ე. ი. ა. მ-ში ნივთიერებას განსაზღვრული დნობის წერტილი არა აქვს.

ეს თავისებურებანი იმითაა განპირობებული, რომ ა. მ-ში არ არსებობს შორი წესრიგი, ე. ი. არ არსებობს კრისტალებისათვის დამახასიათებელი ერთი და იმავე სტრუქტურის ელემენტის (ატომის, ატომთა ჯგუფის, მოლეკულის) მკაცრი განმეორება ყველა მიმართულებით. ა. მ-ში ნივთიერებას ახასიათებს ახლო წესრიგი — შეთანხმებულობა მეზობელი ნაწილაკების განლაგებაში. მანძილის მიხედვით ეს შეთანხმებულობა მცირდება და 5—10Å-ის შემდეგ ქრება. ძლიერი შეკუმშვით ან სწრაფი გაცივებით ზოგიერთი ნივთიერება ა. მ-ში გადადის. მაგ., კრისტ. კვარცის გადნობისა და სწრაფი გაცივების შედეგად ღებულობენ ამორფული კვარცის მინას. დაბალ წნევასა და მაღალ ტემპ-რაზე ნივთიერებები ა. მ-ში საკმაოდ მოძრავია. დაბალმოლეკულური ნაერთები ამ პირობებში წარმოადგენს დენად სითხეებსა და ნადნობებს, ხოლო პოლიმერები, რ-ებიც ხასიათდება დიდი დამყოლობით, კაუჩუკის ან რეზინისმაგვარი ხდება. პოლიმერების სტრუქტურული ელემენტებია მაკრომოლეკულების სეგმენტები, რ-თაც სითბური მოძრაობის დროს შეუძლიათ დამოუკიდებლად გადაინაცვლონ. ტემპ-რის მიხედვით ამორფული პოლიმერები შეიძლება იყოს მინისმაგვარ, მაღალელასტ. და ბლანტ-დენად (თხევად) მდგომარეობაში. დაბალი ტემპ-რის დროს მოლეკულების სეგმენტებს ძვრადობის უნარი არა აქვს და პოლიმერი ჩვეულებრივ ავლენს მყარი სხეულის თვისებებს; ტემპ-რის გადიდებით სითბური მოძრაობის ენერგია საკმარისი ხდება მოლეკულების სეგმენტების გადასანაცვლებლად, პოლიმერი გადადის მაღალელასტ. მდგომარეობაში და ადვილად გაჭიმვისა და შეკუმშვის უნარით ხასიათდება. მაღალელასტიკურიდან მინისებრ მდგომარეობაში გადასვლას გამინება ეწოდება. ბლანტ-დენადი მდგომარეობისას გადანაცვლება შეუძლია არა მარტო სეგმენტებს, არამედ მთელ მაკრომოლეკულას. პოლიმერები იძენენ დენადობის თვისებას, მაგრამ ჩვეულებრივი სითხისაგან განსხვავებით, მათ დენადობას ახასიათებს მაღალელასტ. დეფორმაციის განვითარება. ბუნებაში ა. მ. კრისტალურთან შედარებით ნაკლებადაა გავრცელებული (ოპალი, ობსიდიანი, ქარვა, ბუნებრივი ფისები, ბიტუმი).



ამოწურვის მეთოდი.

**ამორჩევითობა** ტ ე ქ ნ ი კ ა შ ი, იგივეა, რაც *სელექციურობა* ტექნიკაში.

**ამორჩევის აქსიომა,** ლოგიკური (მათემატიკური) ხასიათის დებულება გარკვეული ფუნქციის ან სიმრავლის (იხ. *სიმრავლეთა თეორია*) არსებობის შესახებ, რ-საც ფარულად, არაცნობიერად იყენებდნენ მნიშვნელოვან მათ. დებულებათა დასასაბუთებლად. ა. ა. პირველად ჩამოაყალიბა გერმ. მათ. ე. ცერმელომ (1904), მაგრამ ბევრი ლოგიკოსი და მათემატიკოსი მას არამართებულად მიიჩნევს. ა. ა. შეიძლება შემდეგნაირად ჩამოყალიბდეს: ისეთ არაცარიელ სიმრავლეთა ნებისმიერი k სიმრავლისათვის, რ-ებსაც ერთმანეთთან საერთო წევრები არ გააჩნიათ, არსებობს ისეთი S სიმრავლე, რ-ის ყოველი წევრი არის წევრი k-ს რომელიმე წევრისა და k-ს ყოველ წევრთან S-ს მხოლოდ ერთი საერთო წევრი აქვს.

**ამორჩევის თავისუფლება,** იხ. სტ. *ნების თავისუფლება*.

**ამორძალები,** ამაზონების (ბერძნ. Amazones) ქართ. ლიტ-რაში დამკვიდრებული სახელი. ბერძნ. მითოლოგიით ა. მეომარ ქალთა ტომი იყო, რ-იც მეოტიდის (აზოვის) ზღვის თუ (უფრო გავრცელებული ვერსიით) შავი ზღვის სანაპიროზე (მდ. თერმოდონტის, თანამედროვე თერმეჩაის შესართავთან), მოსახლეობდა. გადმოცემით, ა. ქორწინდებოდნენ სხვა ტომის მამაკაცებთან, რ-თაც შემდეგ სამშობლოში ისტუმრებდნენ. შეძენილ ვაჟებს მამებს აძლევდნენ (ზოგი ვერსიით ხოცავდნენ), ქალიშვილებს კი იტოვებდნენ და მეომრებად ზრდიდნენ. მშვილდის უკეთ მოხმარების მიზნით, ა-ს მარჯვ. ძუძუ ამოშანთული ჰქონდათ. არსებობს მთელი ციკლი მითებისა ა-ის შესახებ (ფართოდ იყო გავრცელებული ლეგენდა ა-ის ათენზე ძლევამოსილი ლაშქრობის შესახებ, ე. წ. „ამაზონომაქია“). ეს გადმოცემები ფართოდ აისახა ძვ. ბერძნ. მხატვრულსა და საისტორიო მწერლობაში (ჰეროდოტე, ჰიპოკრატე, ეფორე, სტრაბონი, აპოლონიოს როდოსელი და სხვ.), სახვ. ხელოვნებაში (ფიდია, პოლიკლეტე და სხვ.). ა. გამოსახული არიან როგორც პირმშვენიერი და ტანადი ქალები. მათი იარაღია ორმაგი ცული („ამორძალური ცული“), მშვილდ-ისარი, ნახევარმთვარისებრი ფარი. ა-ის შესახებ ლეგენდებს მატრიარქატის ანარეკლად თვლიან. ლეგენდები ფართოდ იყო გავრცელებული სხვა ხალხებშიც. ა-ზე გადმოცემები პოპულარული იყო შუა საუკუნეებშიც. დიდი გეოგრაფიული აღმოჩენების ხანაში ა-ის ქვეყანა ამერიკაში ეგულებოდათ (შდრ. მდინარის სახელწოდება „ამაზონი“).

**ამორძალური ცული,** იხ. *ცენტრალურ-ამიერკავკასიური ცული*.

**ამოსი,** ძვ. ებრაელთა ერთ-ერთი წინასწარმეტყველი ძვ. წ. VIII ს. დაბადებულა ქ. ტეკოაში (*იუდეველთა სამეფო*). ერთხანს მწყემსი ყოფილა, შემდეგ ქ. ბეთელში (*ისრაელთა სამეფო*) გადასულა საცხოვრებლად. ა-ის ქადაგებანი სოც. უსამართლობის წინააღმდეგ იყო მიმართული. განსაკუთრებით გმობდა მევახშეობას, დაჩაგრულებს მოუწოდებდა ღვთაებრივ სამართლიანობაზე დაემყარებინათ იმედი და ერთადერთ მხსნელად *იაჰვე* ეცნოთ. ისრაელის მფლობელთა წინააღმდეგ გაბედული გამოსვლების გამო, ბეთელის მღვდელმთავარ ამაციას მოთხოვნით ისრაელთა მეფე იერობეა II-მ ა. განდევნა. ა-ის ქადაგებანი შესულია ბიბლიაში („წიგნი ამოსისი“).

**ამოსოვი** ივანე ათანასის ძე (12. XI. 1800, არხანგელსკი, — 1. VI. 1878), რუსი გემთმშენებელი, ინჟინერ-გენერალი. 1832—60 ააგო მრავალი სხვადასხვაგვარი ხომალდი, მ. შ.: 74-ქვემეხიანი ხომალდები „ფერშამპენუაზი“, „კონსტანტინი“, „ვიბორგი“, 56-ქვემეხიანი ფრეგატი „ავრორა“ და სხვ.; ხოლო 1846—48 — რუსეთში პირველი ხრახნიანი ფრეგატი „არხიმედი“. 1860—73, კრონშტადტის პორტის გემთსაშენი სამუშაოების ინსპექტორად ყოფნის დროს, ა-მა დიდი როლი შეასრულა ბალტიის ფლოტის ბრძოლისუნარიანობის გაუმჯობესების საქმეში.

**ამოსოვი** ნიკოლოზ მიხეილის ძე [დ. 6(19). XII. 1913], საბჭ. ქირურგი, სსრკ მედ. მეცნ. აკად. წ.-კორ. (1961), უსსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი. სოციალ. შრომის გმირი (1973). 1939 დაამთავრა არხანგელსკის სამედ. ინ-ტი. 1952-იდან ხელმძღვანელობდა უკრაინის თ. იანოვსკის სახ. ტუბერკულოზისა და გულმკერდის ქირურგიის სამეცნ.-კვლ. ინ-ტის გულმკერდის ქირურგიის კლინიკას. 1954-იდან განაგებს კიევის ექიმთა დახელოვნების ინ-ტის გულმკერდის ქირურგიის კათედრას, რ-იც თვითონ დააარსა. ა-ის მეცნ. ნაშრომებში განხილულია ფილტვების და გულსისხლძარღვთა დაავადებების ქირურგ. მკურნალობის, აგრეთვე სამედ. კიბერნეტიკის საკითხები. ა. არის სსრკ VI—IX მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. ლენინური პრემიის ლაურეატი (1961). დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით და 3 სხვა ორდენით. ავტორია რამდენიმე ბელეტრისტული ნაწარმოებისა (მაგ., მოთხრ. „ფიქრები და გული“, 1965. ამ მოთხრობის მიხედვით შეიქმნა ფილმი „რისკის ზომა“, 1969).

*თხზ.*: Операции на сердце с искусственным кровообращением, К., 1962; Очерки торакальной хирургии, К., 1958.

**ამოტრალვა** ნ ა ღ მ ე ბ ი ს ა, ფლოტის საბრძოლო მოქმედების სახეობა; ზღვებში, ტბებსა და მდინარეებში ნაღმური ღობურების ამოკრეფა და განადგურება. ნაღმების ამოსაკრეფად იყენებენ სპეც. მოწყობილობას — ტრალს, რ-იც შეიძლება იყოს კონტაქტური ან არაკონტაქტური (ეს უკანასკნელი კი —მაგნ. და აკუსტიკური). კონტაქტური ტრალის ის ნაწილი (გვარლი), რ-იც წყალშია ჩაშვებული, საბუქსიროდ გამობმულია ორ ხომალდზე (ზოგჯერ ერთზე) ან ორ შვეულმფრენზე. კონტაქტური ტრალით აფეთქებენ მექან. (დარტყმითს) ან ანტენურ ნაღმებს. გვარლი წამოედება ნაღმს ან მის მისაბმელ მოწყობილობას და წყლის ზედაპირზე ამოატივტივებს. შემდეგ მას არტილ. ცეცხლით გაანადგურებენ. არაკონტაქტური ტრალით ნაღმს აფეთქებენ ამფეთქზე მაგნ. ველის ან ბგერითი რხევების ზემოქმედებით.

**ამოფოსი,** ორმაგი აზოტ-ფოსფორიანი კონცენტრირებული მინერალური სასუქი. შედგება უმთავრესად მონოამონიუმფოსფატისაგან $NH_4H_2PO_4$ დიამონიუმფოსფატის $(NH_4)_2HPO_4$ მინარევითურთ. შეიცავს 45—52 % ფოსფორის ანჰიდრიდსა და 10—12% აზოტს. იყენებენ სხვადასხვა ნიადაგზე ძირითად სასუქად და მცენარის დამატებითი კვებისათვის. იხ. აგრეთვე *კომპლექსური სასუქი*.

**ამოფოსკა,** სამმაგი რთული მინერალური სასუქი. შედგება ამონიუმის სულფატის $(NH_4)_2SO_4$, *ამოფოსისა* და ქლორკალიუმისაგან (KCl). შეიცავს 10,76% აზოტს, 30,64% ფოსფორსა და 10,55% კალიუმს. აქვს საუკეთესო ფიზ. თვისებები. კარგ შედეგს იძლევა ტენიანი ჰავის პირობებში ან უხვი რწყვისას. იხ. აგრეთვე *კომპლექსური სასუქი*.

**ამოცნობა** (სამართ.), საგამოძიებო მოქმედება — ამომცნობისათვის ამა თუ იმ პირის ან საგნის წარდგენა იმ მიზნით, რომ დადგინდეს დანაშაულის გამოძიებისათვის მნიშვნელოვანი საკითხი — ობიექტის იგივეობა ამომცნობის მიერ ადრე აღქმულ პირთან ან საგანთან. ამომცნობი შეიძლება იყოს დაზარალებული, ბრალდებული, ეჭვმიტანილი, მოწმე. ამომცნობს ა-მდე დაჰკითხავენ, თუ როგორია ამოსაცნობი პირის ან საგნის დამახასიათებელი ნიშნები და რა გარემოებაში მოხდა მათი აღქმა. საბჭ. კანონმდებლობით ამოსაცნობად შეიძლება ადამიანის, საგნის, გვამის, ცხოველისა და ფოტოსურათის წარდგენა. ამასთან ამოსაცნობი ობიექტი (გარდა გვამისა) წარდგენილი უნდა იყოს მსგავსი, ერთგვაროვანი ობიექტების ჯგუფში. პიროვნების ა. შეიძლება მოხდეს ხმით, მიმიკითა და სიარულის თავისებურებითაც. ამომცნობმა უნდა განმარტოს, თუ რა ნიშნებით ან თავისებურებით აცნოიცნოსა თუ ის პირი ან საგანი. ა-ის შედეგები აისახება ოქმში, რ-საც *მტკიცებულების* ძალა აქვს.

*წყარო*: საქართველოს სსრ სისხლის სამართლის საპროცესო კოდექსი, თბ., 1971, მმ. 162, 163, 164. *ბ. ხარაზიშვილი.*

**ამოწურვის მეთოდი,** დამტკიცების მეთოდი, რ-საც უძველესი დროის მათემატიკოსები ფართობისა და მოცულობის განსაზღვრისათვის იყენებდნენ. მაგ., პარაბოლის *A* სეგმენტის ფართობის განსასაზღვრავად (იხ. ნახ.) *არქიმედე* აგებს $C_1$,

$C_2, \ldots, C_n, \ldots$ ფართობებს, რ-ებიც თანდათანობითი გაზრდის შედეგად „ამოწურავენ“ $A$ სეგმენტის ფართობს. ამავე დროს

$$C_2 = C_1 + \frac{1}{4} C_1,$$

$$C = C_1 + \frac{1}{4} C_1 + \frac{1}{16} C_1,$$

$$\cdots\cdots\cdots\cdots\cdots$$

$$C_n = C_1 + \frac{1}{4} C_1 + \cdots + \frac{1}{4^{n-1}} C_1.$$

წინააღმდეგობის დაშვების მეთოდით არქიმედემ მოახერხა $A = \frac{4}{3} C_1$ ტოლობის დამტკიცება. საამისოდ მან ის ფაქტი გამოიყენა, რომ $C_n$ ჯამი შეიძლება ნებისმიერი სიზუსტით მივუახლოვოთ $\frac{4}{3} C_1$-ს. ტერმინი „ა. მ.“ XVII ს-ში შემოიღეს. ა. მ. თანამედროვე ზღვართა თეორიის წინამორბედია.

**ამოწყდომა** ს ა ხ ე ო ბ ა თ ა (მცენარეებისა, ცხოველებისა, მიკროორგანიზმებისა), მოვლენა, რ-იც ცოცხალი ბუნების ისტორიული განვითარების პროცესში ხდება. უმეტეს შემთხვევაში ა-ის მიზეზია *ბუნებრივი გადარჩევა* (ორგანიზმები ვერ ასწრებენ შეეგუონ გარემოს მკვეთრ ცვლილებებს). ხშირად ა-ის მიზეზი ორგანიზმთა გადაგვარებაა (იხ. *დეგენერაცია*). ორგ. სამყაროს ისტორია ნათლად მოწმობს, რომ ფორმების დიდი უმრავლესობა ისე ამოწყდა, შთამომავლობა არ დაუტოვებია. ჟ. *კიუვიე* და მისი მიმდევრები ამას გლობალური ხასიათის კატასტროფებით ხსნიდნენ. ჟ. ბ. *ლამარკმა* დაგმო კიუვიეს „კატასტროფათა თეორია“, მაგრამ მეორე უკიდურესობამდე მივიდა: მისი აზრით, თითქმის ყველა გამქრალი სახეობა ახალ სახეობად არის გარდაქმნილი და არაა ამომწყდარი. ა-ის მოვლენა ჭეშმარიტად მეცნიერულად ახსნა ჩ. *დარვინმა*. მან დაასაბუთა, რომ ორგ. ფორმების ა-ის მთავარი მიზეზია გარემოს ცვლილებები და რომ, ამასთანავე, უდიდესი მნიშვნელობა აქვს არა მარტო *აბიოტური ფაქტორების* (არაორგ. სამყაროს ფაქტორთა ერთობლიობა), არამედ *ბიოტური ფაქტორების* (სახეობათშორისი ურთიერთობანი) ცვლილებებსაც. გარემოს სწრაფი შეცვლის შედეგად შეიძლება ამოწყდეს შედარებით შეზღუდული არეალის მქონე სახეობები, მაგრამ ფართოდ (ყველა ოკეანეში ან კონტინენტთა უმეტესობაზე) გავრცელებული ფორმები ყველგან ერთბაშად არ ქრება, რადგან დედამიწის ისტორია არ იცნობს მსოფლიო მასშტაბისა და არაჩვეულებრივი სისწრაფის კატასტროფებს. დარვინის კონცეფციის თანახმად, მცენარეთა და ცხოველთა ზოგი ჯგუფის საბოლოო ა. ხშირად ძლიერ ჭიანურდება, რადგან ხელსაყრელ პირობებში ცალკეული სახეობა შეიძლება დიდხანს შემორჩეს პირვანდელი არეალის რომელიმე მცირე უბანს. ამით აიხსნება ოდესღაც ფართოდ გავრცელებული ჯგუფების ნაშთების — რელიქტური ფორმების არსებობაც (იხ. *რელიქტები*). რელიქტური ორგანიზმია, მაგ., ჩვენი საუკ. 30-იან წლებში აფრიკის სამხრ.-აღმ. სანაპიროსთან აღმოჩენილი *ლატიმერია*, რ-ის მონათესავე ნამარხი ფორმები მანამდე მხოლოდ გვიან პალეოზოურსა და მეზოზოურში (დევონურიდან ცარცულ პერიოდამდე) იყო ცნობილი. ა-ის დარვინისეული მოძღვრება პალეონტოლ. ფაქტების საფუძველზე განავითარა და გააღრმავა ვ. *კოვალევსკიმ*, რ-მაც გვიჩვენა, რომ ა-ის ერთი უმნიშვნელოვანესი პირობაა ი ნ ა დ ა პ ტ ი უ რ ი ე ვ ო ლ უ ც ი ა (*კოვალევსკის კანონი*).

მზარდი ტექ. პროგრესისა და მოსახლ. განუწყვეტელი ზრდის პირობებში მრავალი სახეობის ა-ის ერთ-ერთ უმნიშვნელოვანეს ბიოტურ ფაქტორად გვევლინება ადამიანის საქმიანობა.

*ლიტ.*: Давиташвили Л. Ш., История эволюционной палеонтологии от Дарвина до наших дней, М.—Л., 1948; მ ი ს ი ვ ე, Причины вымирания организмов, М., 1969; Дарвин Ч., Соч., т. 3, М.—Л., 1939.

**ამოჭმა** ტ ე ქ ნ ი კ ა შ ი, მყარი მასალის ზედაპირის ქიმ. დამუშავება ამომჭმელი ხსნარით (ლითონის ნაკეთობის რელიეფის შეცვლა, მისი გაწმენდა ხენჯისაგან რჩილვისა და მოკალვის წინ, შლიფის დამუშავება მიკროსკოპიული კვლევისათვის). პოლიგრაფიაში ა-ს მაღალი ბეჭდვის კლიშეების, ღრმა და ოფსეტური საბეჭდი ფორმების დასამზადებლად იყენებენ. მაღალი ბეჭდვის რელიეფური საბეჭდი ელემენტები ლითონზე ექსპოზიციის შემდეგ მჟავამდგრადი საღებავით იფარება. დაუფარავ სახარვეზო ნაწილებს მჟავა შლის და აღრმავებს (იხ. *კლიშე*). ღრმა და ღრმა ოფსეტური საბეჭდი ფორმების დამზადებისას საღებავით იფარება სახარვეზო (თავისუფალი) ადგილები.

თუთიის ფირფიტაზე (კლიშეებისათვის) ამომჭმელ ხსნარად ხმარობენ აზოტმჟავას (ზოგჯერ მარილმჟავასთან განზავებულს), ალუმინის ფირფიტაზე (ღრმა ოფსეტის ფორმა) — როდანული კალიუმისა და გლიცერინის ნარევს, ხოლო სპილენძის ფირფიტაზე (ღრმა ბეჭდვის ფორმა) — ქლოროვანი რკინის ხსნარს.

**ამოხსნადობა,** გ ა დ ა წ ყ ვ ე ტ ა დ ო ბ ა, დადებითი პასუხის არსებობა ზოგად, ე. წ. მასობრივ პრობლემაზე. ლოგიკასა და მათემატიკაში საკითხი ზოგადია ანუ მასობრივი, თუ იგი მოიცავს ერთი და იმავე ტიპის უსასრულოდ ბევრ კერძო კითხვას. ყოველი კერძო კითხვა მოითხოვს დადებითი ან უარყოფითი პასუხის მოძებნას. მასობრივი პრობლემა კი ეხება ისეთი სტანდ. მეთოდის არსებობას, რ-იც მექანიკურად გავრცელდება ყოველ კერძო საკითხზე და მას დადებით ან უარყოფით პასუხს გასცემს. მაგ. კერძო კითხვისა: „არსებობს თუ არა ისეთი მთელი $x$ და $y$ რიცხვები, რომ $4x + 6y = 10$?“ პასუხი დადებითია ($x = 1$ და $y = 1$), ხოლო კითხვისა: „არსებობს თუ არა ისეთი მთელი $x$ და $y$ რიცხვები, რომ $4x + (-2y) = 3$?“ პასუხი უარყოფითია, რადგან ნებისმიერი $x$-ისა და $y$-ისათვის $4x$ და $2y$ ლუწი რიცხვებია და მათი სხვაობა შეუძლებელია კენტი იყოს. შესაბამისი მასობრივი პრობლემა ასე ჩამოყალიბდება: „ნებისმიერი მთელი $a$, $b$ და $c$ რიცხვებისათვის არსებობს თუ არა ისეთი მთელი $x$ და $y$ რიცხვები, რომ $ax + by = c$?“ ამ პრობლემის გადაწყვეტა ცნობილია: ასეთი $x$ და $y$ არსებობს მაშინ, როდესაც $a$ და $b$-ს საერთო უდიდესი გამყოფი $c$ გამყოფიც არის. ეს სტანდ. მეთოდი გვაძლევს ზემოთ ამოხსნილი სხვადასხვა კერძო საკითხის ერთიან გადაწყვეტას.

მასობრივი პრობლემა გულისხმობს მოცემული ტიპის ყოველი კერძო ჩანაწერისათვის განსაზღვრული ალგორითმის არსებობას, რ-იც ყოველ ამგვარ ჩანაწერს „ჰო-დ“ ან „არა-დ“ გადაამუშავებს. თუ მასობრივ პრობლემას მოეძებნა ასეთი ალგორითმი, ამბობენ ეს პრობლემა ამოხსნადიაო; თუ ალგორითმი არ მოიძებნა, ამბობენ, პრობლემა არაამოხსნადიაო. მასობრივი პრობლემის არაამოხსნადობის ჩვენება საჭიროებს ალგორითმის ცნების დაზუსტებას. ამის შესაბამისად მსჯელობენ ექსპლიცირებულ მასობრივ პრობლემებზე: რეკურსიულ მასობრივ საკითხებზე, ნორმალურ მასობრივ საკითხებზე და ა. შ. ნებისმიერი დედუქციური სისტემისათვის დაისმის, მაგ., ასეთი ზოგადი პრობლემა: „არის თუ არა მოცემული სისტემის ესა და ის წინადადება ამ სისტემის თეორემა?“ ასეთ მასობრივ საკითხებს მოცემული სისტემის ამოხსნის პრობლემას უწოდებენ. ამოხსნის პრობლემის არაამოხსნადობა ფორმალური არითმ. სისტემისათვის პირველად კ. *გედელმა* დაამტკიცა (1931). პრედიკატთა ვიწრო აღრიცხვისათვის ანალოგიური შედეგი მიიღო ა. ჩერჩმა (1936). *მ. ბეჟანიშვილი.*

**ამპელოგრაფია** (ბერძნ. ampelos — ვაზი და graphō — ვწერ), ვაზის სახეობებისა და ჯიშების შემსწავლელი მეცნიერება. XIX ს. დასაწყისში ა. გამოყენებითი ბოტანიკის დამოუკიდებელ დარგად ჩამოყალიბდა. 1873 ვენაში შეიქმნა საერთაშ. ამპელოგრ. კომისია, რ-მაც დაადგინა ვაზის ჯიშების აღწერის ერთიანი სისტემა. ა. არის ზოგადი და კერძო. ზ ო გ ა დ ი ა. შეისწავლის ვაზისებრთა ოჯახის სისტემატიკის საკითხებს, გვარების, სახეობების, ჯიშებისა და ველურად მოზარდი ვაზის ფორმების წარმოშობას, გავრცელებასა და ცვალებადობას, კვლევის მეთოდიკას. კ ე რ ძ ო ა. სწავლობს ჯიშებისა და პოპულაციების ბოტან., ბიოლ. და სამეურნეო ნიშან-თვისებებს; ახდენს ჯიშების შერჩევასა და დარაიონებას განსაზღვრული ეკოლ. პირობებისათვის.

ამპელოგრ. მეთოდიკის მიხედვით ვაზის ჯიშების შესწავლა გულისხმობს ჯიშის ბოტან., ბიოლ. და სამეურნეო-ტექნოლ. დახასიათებას. ბოტანიკურად ჯიში ამპელომეტრიული (ფოთლის, მარცვლის, ყვავილის ნაწილებისა და სხვ. გაზომვა) აღწერით შეისწავლება. ჯიშის ბიოლ. გამოკვლევისას არკვევენ სავეგეტაციო პერიოდისა და ცალკეული ფაზების მსვლელობას, აფინიტეტს, მოსავლიანობას და სხვ.; სამეურნეო-ტექნოლ. შესწავლისას ვლინდება ყურძნის სიმწიფის დინამიკა, სუფრის ჯიშების შენახვის უნარიანობა, საღვინე ჯიშების დახარისხება, დარაიონება და სხვ. ამპელოგრაფიული სამუშაოები ტარდება საწარმოო და საკარმიდამო ვენახებში, ამპელოგრაფიულ კოლექციებში. სსრკ-ში ერთ-ერთი დიდი კოლექცია (1000-მდე ჯიში), რ-საც საფუძველი ჩაუყარა კ. სტევენმა 1813, აქვს მევენახეობისა და მეღვინეობის საკავშ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტს „მაგარაჩს“ (ყირიმი, იალტა). უდიდესი კოლექციაა (2500-მდე ჯიში) მოლდავეთში (კიშინიოვი). საქართველოში პირველი ამპელოგრაფიული კოლექცია (1000-მდე ჯიში) შეიქმნა 1931 თელავის მევენახეობა-მეღვინეობის საკავშირო ინ-ტთან (ამჟამად საქართვ. სოფ. მეურნ. სამინისტროს მებაღეობა-მევენახეობისა და მეღვინეობის სამეცნ.-კვლ. ინ-ტის თელავის საცდელი სადგური). 1947 სოფ. დიღმის ტერიტორიაზე, საქართვ. სას.-სამ. ინ-ტის მევენახეობის კათედრის ინიციატივით, საფუძველი ჩაეყარა საკავშ. მნიშვნელობის კოლექციას (1200-მდე ჯიში). 1967 მის ბაზაზე შეიქმნა უფრო სრულყოფილი კოლექცია და კომპლექსური ლაბორატორია 2500-მდე ჯიშითა და სახეობით. კოლექციაშია ქართვ. სელექციონერების მიერ გამოყვანილი ვაზის ახ. ჯიშებიც. რ-ნული და რესპ. მნიშვნელობის კოლექციებია საქარაში, ქედაში, გუდაუთასა და ცხაკაიაში. ხანგრძლივი საექსპედიციო და სტაციონარული კვლევის შედეგად საქართველოში მოპოვებული და შესწავლილია 500-მდე აბორიგენული ჯიში, რ-თაგან 40-მდე დარაიონებულია.

ამპელოგრაფიული მუშაობა ტარდება თითქმის ყველა ქვეყანაში, სადაც განვითარებულია მევენახეობა და მეღვინეობა. მრავალი ამპელოგრაფიული ნაშრომია გამოცემული სსრკ-ში, საფრანგეთში, იტალიაში, ესპანეთში, გერმანიაში, რუმინეთში, ბულგარეთში, იუგოსლავიაში, საბერძნეთში, უნგრეთსა და სხვა ქვეყნებში.

*ლიტ.*: კ ე ც ხ ო ვ ე ლ ი ნ., რ ა მ ი-



ა. ამპერი.



ამპერის კანონი.



ამპურა.

შ ვ ი ლ ი მ., ტ ა ბ ი ძ ე დ., საქართველოს ამპელოგრაფია, თბ., 1960; რ ა მ ი შ ვ ი ლ ი მ., გურიის, სამეგრელოს და აჭარის ვაზის ჯიშები, თბ., 1948; მ ი ს ი ვ ე, ამპელოგრაფია, თბ., 1970; ტ ა ბ ი ძ ე დ., კახეთის ვაზის ჯიშები, წგნ.: საქართველოს ვაზის ჯიშები, თბ., 1954; ჩ ო ლ ო ყ ა შ ვ ი ლ ი ს., მევენახეობა, თბ., 1939; ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., საქართველოს ეკონომიური ისტორია, წგნ. 2, თბ., 1934; Ампелография СССР, т. 1—6, М., 1946—56; Ампелография СССР (Малораспространенные сорта винограда), т. 1—4, М., 1962—67. *მ. რამიშვილი.*

**ამპელოთერაპია,** იხ. *ყურძნით მკურნალობა.*

**ამპერი** (Ampére) ანდრე მარი (22. I. 1775, ლიონი, — 10. VI. 1836, მარსელი), ფრანგი ფიზიკოსი და მათემატიკოსი, ელექტროდინამიკის ერთ-ერთი ფუძემდებელი. 13 წლის ა-მა ლიონის მეცნ. აკადემიას წარუდგინა შრომა წრის კვადრატურის შესახებ. 1801-იდან ქ. ბურკ-ან-ბრესის ცენტრ. სკოლაში განაგებდა ფიზ. კათედრას, ხოლო 1805-იდან პარიზის პოლიტექ. სკოლაში რეპეტიტორი იყო. 1824-იდან იგი პარიზის ნორმალური სკოლის („ეკოლ ნორმალის") პროფესორი გახდა. დიფერენც. განტოლებათა თეორიისადმი მიძღვნილი შრომების საფუძველზე 1814 ა. პარიზის მეცნ. აკად. წევრად აირჩიეს. 1809 ა-მა დაიწყო მუშაობა ფიზიკაში და მალე გაითქვა სახელი ელექტრობისა და მაგნეტიზმის დარგში გამოქვეყნებული შრომებით. ა-მა პირველმა შემოიღო „ელექტრული დენის" და „დენის მიმართულების" ცნებები, მოსაზრება გამოთქვა ელექტრული და მაგნ. ველის საერთო ბუნების შესახებ. ა-ის მიერ აღმოჩენილი დენების მექან. ურთიერთქმედება (იხ. *ამპერის კანონი*) საფუძვლად დაედო ახალ მეცნიერებას — *ელექტროდინამიკას.* ა-მა დ. არაგოსთან ერთად შექმნა ელექტრომაგნიტი.

განსაკუთრებით მნიშვნელოვანი როლი შეასრულა ელექტროდინამიკის შემდგომ განვითარებაში ა-ის ჰიპოთეზამ მოლეკულური დენების არსებობის შესახებ და ამის საფუძველზე ყველა მაგნ. მოქმედების დაყვანამ დენების ურთიერთქმედებაზე. ამით ა-მა უარყო მაგნ. მუხტების არსებობა და მაგნეტიზმი დაიყვანა მოძრავი ელექტრული მუხტების ურთიერთქმედებაზე. თანამედროვე ელექტროდინამიკამ მთლიანად დაადასტურა ა-ის ეს მოსაზრება.

1828 ა-მა ისევ მათემატიკაში დაიწყო მუშაობა. ამ პერიოდის შრომებიდან გამოირჩევა „ვარიაციული აღრიცხვის პრინციპების გადმოცემა."

ფიზ. და მათ. გარდა, ა. მეცნიერების სხვა დარგებითაც იყო დაინტერესებული. მას ეკუთვნის თვისებების მიხედვით ქიმ. ელემენტების კლასიფიკაციის პირველი მეცნ. ცდა (1816). განსაკუთრებით საინტერესოა მეცნიერებათა ამპერისეული კლასიფიკაცია. ა-მა აღნიშნა ისეთი მეცნ. საჭიროება, რ-იც შეისწავლიდა სახელმწ. მართვის პრობლემას და მას „კიბერნეტიკა" უწოდა.

*თხზ.*: Электродинамика, М., 1954.

*ლიტ.*: პ ა რ კ ა ძ ე ვ., გამოჩენილი ფიზიკოსები, თბ., 1967; Б е л ь к и н д Л. Д., А. М. Ампер. 1775—1836, М., 1968 (ბიბლიოგრ., გვ. 234—251).

**ამპერი,** 1. დენის ძალის ერთეული; SI სისტემის მეოთხე ძირითადი ერთეული. განისაზღვრება როგორც ისეთი მუდმივი დენის ძალა, რ-იც ვაკუუმში ერთიმეორისაგან 1 *მ* მანძილზე პარალელურად მოთავსებულ ორ უსასრულოდ გრძელ და უსასრულოდ მცირე წრიული კვეთის მქონე გამტარში გავლისას სიგრძის ყოველ 1 *მ*-ზე ქმნის $2\cdot10^{-7}$ *ნ* ტოლ ურთიერთქმედების ძალას. ლათ. აღნიშვნაა *A*, ქართ. — ა. „ამპერი" ეწოდა ფრანგი მეცნიერის ა. *ამპერის* პატივსაცემად. 2. *მაგნიტმამოძრავებელი ძალის* ერთეული (SI და MKSA სისტემებში). ა-ის მეათასედ ნაწილს ეწოდება მილიამპერი (*mA*, *მა*), ხოლო მემილიონედ ნაწილს—მიკროამპერი (*μA*, *მკა*) 1 *მა* $=10^{-3}$ ა; 1 *მკა* $=10^{-6}$ ა.

**ამპერის თეორემა,** თეორემა ჩაკეტილი (წრიული) დენების მაგნიტური ველისა და „მაგნიტური ფურცლების" ეკვივალენტურობის შესახებ. ჩამოაყალიბა ა. *ამპერმა* (1820). ა. თ-ის თანახმად, წრიული წრითი *i* ძალის დენის *H* მაგნ. ველი მაგნ. ფურცლის ველის ეკვივალენტურია, თუ ამ ფურცლის შემადგენელი „ელემენტარული მაგნიტები" მასში ისეთი სიმკვრივით განლაგდება, რომ ფურცლის ფართობის ერთეულის მაგნ. მომენტი რიცხობრივად გაუტოლდება დენის *i* ძალას. ა. თ-იდან გამომდინარეობს, რომ ჩაკეტილი მუდმივი დენების მაგნ. ველი შეიძლება ფიქციური „მაგნ. მუხტების" (დადებითი და უარყოფითი) ველით შეიცვალოს და ამით მუდმივი დენების მაგნ. ველის შესწავლის ამოცანა დაყვანილ იქნას მაგნიტოსტატიკაზე.

**ამპერის კანონი,** იმ მექან. ძალის განმსაზღვრელი კანონი, რ-ითაც მაგნ. ველი მოქმედებს მასში შეტანილი ელექტრული დენის ელემენტზე. SI სისტემაში ეს კანონი გამოისახება ფორმულით:

$$dF = I\,[d.B], \qquad (1)$$

სადაც *I* არის *dl* ელემენტარულ მონაკვეთში გამავალი დენის ძალა, **B** — მაგნ. ინდუქციის ვექტორი, ხოლო d**F** — მექან. ძალა, რ-იც *Idl* ელემენტარულ დენზე მოქმედებს. d**F**-ის მიმართულება განისაზღვრება მარჯვ. *ბურღის წესით,* სიდიდე კი — ფორმულით:

$$dF = IdlB\sin\alpha, \qquad (2)$$

სადაც α არის კუთხე დენის ელემენტსა და მაგნ. ინდუქციის ვექტორს შორის (იხ. ნახ.).

**ამპერმეტრი,** მუდმივი და ცვლადი დენის ძალის გასაზომი ხელსაწყო. იმის მიხედვით, თუ როგორია ხელსაწყოს გაზომვის ზღვრები, ა-ის სკალა დაყოფილია *ამპერებად* (*A*), კილოამპერებად (*kA*), მილიამპერებად (*mA*) ან მიკროამპერებად (*μA*). ა. ელექტრულ წრედში თანამიმდევრობით ირთვება. გაზომვის ზღვრების გასადიდებლად ა-ს შუნტით ან ტრანსფორმატორით რთავენ (ნახ.). ა-ში გამავალი დენის გავლენით მოძრავი ნაწილი და მასთან დაკავშირებული ისარი შემობრუნდება დენის ძალის პროპორციული კუთხით. ა-ში გამოყენებულია მაგნიტოელექტრული, ელექტრომაგნ., ელექტროდინამ. და სხვა სისტემები. ამპერმეტრის ძირითადი მახასიათებლებისთვის იხ. ცხრ.; თავიანთი კონსტრუქციის წყალობით ა-ები კარგად იტანენ ტემპ-რის ცვალებადობას (+60°C-იდან — 60°C-მდე), ვიბრაციას და სხვ.

სსრკ-ში გამოშვებული ამპერმეტრების ძირითადი მახასიათებლები

| სისტემები / მახასიათებლები | მაჩვენებლიანი | | | | თვითჩამწერი |
|---|---|---|---|---|---|
| | მაგნიტოელექტრული | ელექტრომაგნიტური | ელექტროდინამიკური | თერმოელექტრული | მაგნიტოელექტრული, ელექტროდინამიკური ან გამმართველი სარეგისტრაციო მოწყობილობით |
| გასაზომი დენი | უმთ. მუდმივი (დამხმ. მოწყობილობებით — მაღალი სიხშ. ცვლადი დენი და არაელექტრული სიდიდეები) | მუდ. და ცვლ. (45 *ჰც* 8 *კჰც*) | მუდ. და ცვლ. (50—1500 *მეგჰც*) | ცვლ. (50—30 *მეგჰც*) | მუდ. და ცვლ. (45 *ჰც*—10—*კჰც*) |
| სიზუსტის კლასები (ფარდობ. ცდომილება %-ით) | 0,1; 0,2; 0,5; 1,0; 1,5; 2,5; 4,0 | 0,5; 1,0; 1,5; 2,5 | 0,1; 0,2; 0,5; 2,5 | 1,5; 2,5; 5,0 | 1,5; 2,5 |
| გაზომვის ზღვრები: უშუალო გაზომვისას | 0—75 ა | 0—300 ა | 0—50 ა | — | 0—30 ა |
| დამატებითი მოწყობილობებით (შუნტი, ტრანსფორმატორი და სხვ.) გაზომვისას | 6 *კა* (ცალკეული ტიპები 70 *კა*-მდე) | 30 *კა* | 6 *კა* | 50 ა | 150 *კა* |
| მოხმარებული სიმძლავრე (*ვტ*, 10 ა გაზომვისას) | 0,2—0,4 | 2,0—8,0 | 3,5—10,0 | 1,0 | — |

**ამპერმეტრია,** ა მ პ ე რ მ ე ტ რ ი უ ლ ი ტ ი ტ ვ რ ა, *ანალიზის ელექტროქიმიური მეთოდების* ერთ-ერთი სახე.

**ამპერ-საათი,** ელექტრობის რაოდენობის სისტემის გარეშე ერთეული, უდრის გამტარის განივკვეთში 1 *სთ*-ში გავლილი ელექტრობის რაოდენობას, როცა დენის ძალა არის 1 ა. ქართ. აღნიშვნაა ა·*სთ*, საერთაშ.—*A* · *h*; 1ა·*სთ*=3600 *კ*. ა·*სთ*-ით, ჩვეულებრივ, აკუმულატორების მუხტს გამოსახავენ.

**ამპერ-სასწორი,** იგივეა, რაც *დენის სასწორი.*

**ამპერ-ხვეულები,** ელექტროდენიანი კოჭას ხვეულთა რიცხვისა (*w*) და კოჭაში გამავალი ამპერებით გამოსახული დენის ძალის სიდიდის (*I*) ნამრავლი. ა-ის რაოდენობა (*IW*) განსაზღვრავს კოჭაში *მაგნიტური ველის დაძაბულობას.*

**ამპირი** (ფრანგ. empire — იმპერია), გვიანდელი *კლასიციზმის* ხანის (XIX ს. I მეოთხედი) დას. ევროპის ხელოვნებაში (უმეტესად არქიტექტურასა და გამოყენებითს ხელოვნებაში) გაბატონებული სტილი. საფუძველი ჩაეყარა კლასიციზმის წიაღში. გავრცელდა საფრანგეთსა და ევრ. სხვ. ქვეყნებში. ეპოქის მოთხოვნათა შესაბამისად ა-ის არქიტექტურა იყენებდა იმპერატორების დროინდელი რომისა და ძვ. ეგვ. ხუროთმოძღვრების მონუმ. ფორმებს, ტრიუმფული თაღების, მემორიალური სვეტებისა და მასიური *პორტიკების* მოტივებს, მორთულობად და დეტალებად კი — სამხ. ემბლემატიკას. ა-ის ინტერიერისათვის დამახასიათებელია როგორც ფორმათა სიმარტივე და



ამპირი. ტრიუმფული თაღი ვარსკვლავის მოედანზე. პარიზი. 1806—36. არქიტექტორი ჟ. შ ა ლ გ რ ე ნ ი.

სიმკაცრე, ისე მდიდარი, პომპეზური მორთულობა. მორთულობაში გვხვდება ქ. პომპეის მხატვრობის მოტივებიც. მაღალი მხატვრული ღირებულებისაა გამოყენებითი ხელოვნების ნიმუშები, კერძოდ, ა-ის ავეჯი, უმეტესად ბრინჯაოსი: სწორხაზოვანი ფორმის, მასიური, უხვად მორთული. ა-ის წარმომადგენლები არიან არქიტექტორები ჟ. ფ. შალგრენი (ტრიუმფული თაღი ვარსკვლავის მოედანზე, პარიზი, 1806—36), შ. პერსიე და პ. ფონტენი (ტრიუმფული თაღი კარუსელის მოედანზე, პარიზი, 1806), ბ. ვინიონი (მადლენის ეკლესია, პარიზი, 1807), ა. ბრონიარი (ბირჟა, პარიზი, 1808—26), ჟ. ლეპერი, ჟ. გონდუენი (ვანდომის სვეტი, პარიზი, 1810); მხატვრები ჟ. ლუი დავიდი, ა. ჟ. გრო; მოქანდაკეები: ა. კანოვა და ბ. თორვალდსენი.

რუს. ხელოვნებაში ა. ბატონობდა XIX ს. I ნახევარში. მისი თვალსაჩინო წარმომადგენლები იყვნენ: არქიტ. კ. როსი (ლენინგრ. ანსამბლები), ა. ზახაროვი (საადმირალოს შენობა, ლენინგრადი, 1806—23), მოქანდაკე ი. მარტოსი (მინინისა და პოჟარსკის ძეგლი მოსკოვში, 1804—18).

**ამპლიდინი,** სუსტი დენისა და სიმძლავრის მაძლიერებელი ელექტრული მანქანის მოძველებული სახელწოდება. იხ. *ელექტრომანქანური მაძლიერებელი.*

**ამპლიტუდა** რ ხ ე ვ ე ბ ი ს ა (ლათ. amplitudo — სიდიდე, სიფართოვე, სისქე), ჰარმონიულად მერხევი სიდიდის ნულოვანი მნიშვნელობიდან უდიდესი გადახრა; მაგ., საქანის უდიდესი გადახრა წონასწორობის *მდებარეობიდან*, დენის ძალისა და ელექტრული ძაბვის მაქს. მნიშვნელობანი ცვლადი ელექტრული დენისათვის და ა. შ. რხევის ყოველი ნახევარპერიოდის განმავლობაში მერხევი სიდიდე თავის ამპლიტუდურ (უდიდეს) მნიშვნელობას მხოლოდ ერთხელ აღწევს. ჰარმონიული რხევის ა. მუდმივი სიდიდეა.

**ამპლიტუდური ანალიზატორი** ი მ პ უ ლ ს ე ბ ი ს ა, ელექტრული იმპულსების ამპლიტუდათა განაწილების კანონის განმსაზღვრელი მოწყობილობა. ამპლიტუდების მოცემულ ინტერვალში აღრიცხულ იმპულსთა მიხედვით ა. ა-ით ჩვეულებრივ აანალიზებენ, თუ როგორაა განაწილებული შემთხვევითი იმპულსური პროცესის ამპლიტუდები. ა. ა-ს ფართოდ იყენებენ ექსპერ. ფიზიკაში სხვადასხვაგვარი გამოსხივების ნაწილაკთა ენერგიის განაწილების საანალიზოდ, უწყვეტი სტაციონარული შემთხვევითი პროცესების გამოსაკვლევად (როცა შემთხვევითი პროცესის დისკრეტული ამპლიტუდური მნიშვნელობები თანამიმდევარი იმპულსების სახით გამოიყოფა), რადიოლოკაციასა და რადიოკავშირში რთული ფორმის სიგნალების ანალიზისათვის. ერთარხიანი უმარტივესი ა. ა. შედგება ორი ამპლიტუდური დისკრიმინატორისა და *ანტიდამთხვევათა სქემისაგან,* რ-იც გამოსასვლელისაკენ ატარებს სიგნალებს (ნახ.). ამ უკანასკნელთა ამპლიტუდური მნიშვნელობანი დისკრიმინატორის დონეთა სხვაობაში (არხის სიგანე) თავსდება. სპექტრს იკვლევენ თანამიმდევრული გაზომვებით, როცა არხის სიგანე მუდმივია, ხოლო დისკრიმინაციის დონეთა აბსოლ. მნიშვნელობა — სხვადასხვა.




ერთარხიანი ამპლიტუდური ანალიზატორის ბლოკ-სქემა.

**ამპლიტუდური მოდულაცია,** იხ. სტ. *მოდულაცია რხევებისა.*

**ამპლიტუდურ-სიხშირული მახასიათებელი,** სინუსოიდური რხევის ამპლიტუდის დამოკიდებულება მის სიხშირეზე მოწყობილობის გამოსასვლელთან. იზომება ისეთი რხევის დროს, როცა ამპლიტუდა მოწყობილობის შესასვლელზე მუდმივია, ხოლო სიხშირე — ცვალებადი. ხშირად ა.-ს. მ-ს შემოკლებით ს ი ხ შ ი რ უ ლ მ ა ხ ა ს ი ა თ ე ბ ე ლ ს უწოდებენ და თვალსაჩინოებისათვის გრაფიკულად წარმოადგენენ. ორდინატთა ღერძზე გადაზომავენ ამპლიტუდებს (ხშირად *დბ*-ით) ან ფარდობით ამპლიტუდებს, ხოლო აბსცისთა ღერძზე — სიხშირეებს (ზოგჯერ ლოგარითმული მასშტაბით). ელექტროტექნიკაში, რადიოელექტრონიკასა და ტექ. სხვა დარგებში ა.-ს. მ-ით განსაზღვრავენ სხვადასხვა პარამეტრს (სიხშირეთა გატარების ზოლს, ამორჩევითობასა და სხვ.), რ-თა მიხედვით არკვევენ მოწყობილობებისა და ხელსაწყოების მუშაობას.

*ლიტ.:* Войшвилло Г. В., Усилители низкой частоты на электронных лампах, М., 1959; Харкевич А. А., Основы радиотехники, М., 1963.

**ამპლიფიკაცია** (ლათ. amplificatio — გაფართოება, გავრცობა), სტილისტიკური ხერხი — ფრაზაში ეპითეტთა, სინონიმურ თქმათა, შედარებათა უხვი გამოყენება ექსპრესიულობის გაძლიერებისა და აზრის გამოკვეთის მიზნით. მაგ.:

„ყმა გაემართა საძებრად მტირალი,
ცრემლთა მფრქვეველი,
ეძებს, უზახის, უყივის, დღეებრ ღამეთა
მთეველი;
სამ დღემდის მოვლო მრავალი ხევი,
შამბნარი, ტყე, ველი;
ვერ პოვა, მივა მჭმუნვარე, ვერას ამბისა
მცნეველი“.
(შ. რუსთაველი).

**ამპლუა** (ფრანგ. emploi — გამოყენება, თანამდებობა), ერთი პირობითი სახელწოდებით გაერთიანებული გარკვეული ხასიათის როლები, რ-ებიც შეესაბამება ამა თუ იმ მსახიობის ნიჭის თავისებურებას. ა. ჩვეულებრივ ან იმ ფუნქციასთან არის დაკავშირებული, რ-საც პერსონაჟი ასრულებს პიესაში (მაგ., მიჯნური ვაჟი, *ტრავესტი,* გრანდ-დამი, ხელმწიფე), ან მისი ხასიათის ძირითადი ნიშნისაგან მომდინარეობს (მაგ., გმირი, ტირანი, კეთილშობილი მამა, *ინჟენიუ, სუბრეტი*). ა-ის შექმნას ხელი შეუწყო თეატრის ისტორიაში იმთავითვე მიმდინარე ორმა ურთიერთდაკავშირებულმა პროცესმა: პიესიდან პიესაში ერთგვაროვანი პერსონაჟების გადასვლამ და საშემსრულებლო ტრადიციის დამკვიდრებამ, რაც ზღუდავდა როლის ინდივიდ. გააზრების შესაძლებლობას. რეალიზმისათვის, რ-იც ადამიანს განიხილავს როგორც რთულ ხასიათს, მსახიობთა ა-ის მიხედვით დაყოფა უცხოა. მსახიობთა ცალმხრივი სპეციალიზაციის წინააღმდეგ განსაკუთრებით მკაცრად გაილაშქრა *მოსკოვის სამხატვრო აკადემიურმა თეატრმა.* საბჭ. თეატრსა და საზღვარგარეთის მოწინავე თეატრებში მსახიობთა დაყოფა ა-ის მიხედვით მიღებული არ არის.

**ამპულა** (ლათ. ampulla), 1. სითხის შესანახი თიხის ან მინის ვიწროყელიანი ჭურჭელი ძვ. რომში. 2. პატარა, ვიწროყელიანი ჰერმეტულად დახშული მინის ჭურჭელი სტერილური საინიექციო ხსნარების (სამკურნალო საშუალება, შრატი, ვაქცინა და სხვ.) შესანახად. 3. ა ნ ა ტ ო მ ი ა შ ი — სხვადასხვა მილოვანი ორგანოს ბუშტისებრი გაგანიერებანი; მაგ., *ამბულაკრული სისტემის* შემკუმშავი ბუშტუკები კანეკლიანებში, საცრემლე არხის, წონასწორობის ორგანოს ნახევარრკალოვანი არხების, სწორი ნაწლავის გაგანიერებანი ხერხემლიანებში.

**ამპურა,** ძ ა პ უ რ ა, პ უ რ ა-პ უ რ ა, დ ა თ ვ ი-ბ ა ბ ა (Sorbus graeca), მცენარე ვარდისებრთა ოჯახისა. ბუჩქი ან მცირე ზომის ხე. აქვს მომრგვალო, ქვედა მხრიდან თეთრი, ქეჩისებრბუსუსიანი ფოთლები, ვაშლის ფორმის ჟოლოსფერი ნაყოფი. გავრცელებულია დას. ევროპის სამხრ.-აღმ-ში, მცირე აზიასა და ბალკანებში. სსრკ-ში — ყირიმსა და კავკასიაში; საქართველოში — თითქმის ყველგან. ა. იზრდება სუბალპურსა და ტყის ზედა სარტყელში კლდეებზე, ქვიან ადგილებში და ჩამონაზვავებზე, უმეტესად მზვარე ადგილებში, ზოგან ზ. დ. 2.500 *მ*-მდე, საქართველოში კი — 1200—1.500 *მ* სიმაღლემდე. თაფლოვანი და დეკორ. მცენარეა, აქვს მაგარი მაღალხარისხოვანი მერქანი, რ-საც სხვადასხვა ნაკეთობისათვის იყენებენ. ფოთლებისაგან მზადდება მოყავისფრო-შავი საღებავი. ა-ს ნაყოფს ძველად საქართველოში პურის გულად ხმარობდნენ, ან ფქვავდნენ და ხორბლის ფქვილს ურევდნენ. *ვ. მირზაშვილი.*

**ამპუტაცია** (ლათ. amputatio — მოჭრა), ქირურგიული ოპერაცია — რომელიმე ორგანოს პერიფერიული ნაწილის (კიდური, სარძევე ჯირკვალი, საშვილოსნოს ყელი და სხვ.) სრული ან ნაწილობრივი მოკვეთა. ძვლების შესახსრების ადგილას კიდურის მოკვეთას ე ქ ს ა რ ტ ი კ უ ლ ა ც ი ა (ამოსახსვრა) ეწოდება, რომელიმე შინაგანი ორგანოს მთლიან ამოკვეთას — ე ქ ს ტ ი რ პ ა ც ი ა. ა-ს მხოლოდ მაშინ მიმართავენ, თუ ორგანოს სრულიად დაკარგული აქვს სიცოცხლისუნარიანობა ან თუ მხოლოდ ამით შეიძლება ადამიანის გადარჩენა.

**ამრანი,** ა ბ რ ა ნ ი, ა ვ რ ა ნ ი, ა რ უ ა ნ ი, მთავარი გმირი ოსური დარეჯანიანთა ეპოსისა, რ-ის სიუჟეტები, მკვლევართა აზრით (ვ. მილერი, ნ. მარი, ვ. აბაევი, ა. თიბილოვი, მ. ჩიქოვანი და სხვ.), ამირანის თქმულებასთან ერთად საქართ-
















ამპერმეტრის ჩართვის სქემა: ა—უშუალო ჩართვა (1. დატვირთვა); ბ—შუნტით ჩართვა (1. დატვირთვა, 2. შუნტი); გ—დენის ტრანსფორმატორით ჩართვა (1. დატვირთვა, 3. დენის ტრანსფორმატორი).



ამპირი. ქალის ფიგურიანი ვაზა. 1809—18. პეტერბურგის საიმპერატორო ფაიფურის ქარხნის ნაკეთობა.



ამპირი. მთავარი შტაბის თაღი. 1819—29. ლენინგრადი. არქიტექტორი კ. რ ო ს ი.

ველოდან გავრცელდა ჩრდ. კავკასიაში. ოსურ ფოლკლორში ა-ის თავგადასავალს დაუკავშირდა ნართების ეპოსის რამდენიმე ეპიზოდი.

*ტექსტი*: Амран (Осетинский эпос), под ред. Н. Я. Марра, М.—Л., 1932.

*ლიტ.*: ჩიქოვანი მ., ქართული ეპოსი, წგნ. 2—მიჯაჭვული ამირანი, თბ., 1965.

**ამრეკი,** კორომის ხეები და ბუჩქები, რ-ებიც ხელს უწყობენ ტყის მთავარი ჯიშის ზრდის აჩქარებასა და ღეროს ფორმის გაუმჯობესებას. მთავარ ჯიშს ა. ზრდაში არც უსწრებს და არც საგრძნობლად ჩამორჩება. ა-ის ჯიშებია: მუხისთვის — ჯაგრცხილა, მინდვრის თელა, ნეკერჩხალი; წიფლისთვის — რცხილა და ა. შ.
*ვ. მირზაშვილი.*

**ამრეკლი,** ბუნებრივი დაბრკოლება ან სპეც. მოწყობილობა, რ-თა ზედაპირი უკუაგდებს (არეკლავს) ბგერითი, სითბური; ჰიდრავ. ენერგიის ნაკადს, ელექტრომაგნ. ტალღებს, ელექტრონულ ნაკადს, ელემენტარულ ნაწილაკებსა და დრეკად სხეულებს. ბგერისა და ულტრაბგერის ტექნიკაში ა-ად საკვლევი საგნების ზედაპირს იყენებენ (მაგ., *ექოლოტით* ზომავენ სიღრმეს, აღმოაჩენენ აისბერგებს, ჩაძირულ გემებს და სხვ.). მიმართულობის გასაუმჯობესებლად რადიოტექნიკაში ანტენა აღჭურვილია ამრეკლი სარკეებით. ზემაღალ სიხშირეთა დიაპაზონში ა-ად სხვადასხვა ფორმის ჩაზნექილი სარკეებია, რ-თა ფოკუსებში მოთავსებულია გამომსხივარები. ასეთი ა. აქვს ლოკატორებს (მაგ., *რადიოლოკატორს*). ელექტროვაკუუმურ ხელსაწყოებში (იხ. *კლისტრონი*) ელექტრონთა ნაკადის ა. სპეც. ელექტროდია. ოპტიკასა და საზომ ტექნიკაში ა. სხვადასხვა სახის სარკეებით, რეფლექტორებით ან ელექტრული ლინზებით სინათლის სხივს ან ელექტრონების ნაკადს განსაზღვრული გეზით მიმართავს. სინათლის მიმართული სხივი პროჟექტორში პარაბოლური ა-ის საშუალებით იქმნება. ფოტოკინოტექნიკაში სინათლის სხივს სათანადო ობიექტზე სარკეთა რთული სისტემით მიმართავენ. კონტინენტთშორისი კავშირის დასამყარებლად ამრეკლ ზედაპირად ფართოდ იყენებენ ხელოვნურ თანამგზავრებს. ასეთი სისტემით უკავშირდებიან ერთმანეთს ინგლისი და სსრკ. მოსკოვს შორეულ აღმოსავლეთთან ორმხრივი სატელევიზიო გადაცემებით აკავშირებს საბჭ. მეკავშირე თანამგზავრები. ა-ის ზედაპირებია ზღვებისა და მდინარეების ტალღებისაგან დამცავი სანაპირო კედლები, ჰიდროტექ. ნაგებობებში წყლის ნაკადის მიმმართავი მოწყობილობები და სხვ. ბუნებრივი ა-ია კენელი—ჰევისაიდის შრეების სახელწოდებით ცნობილი დედამიწის გარემომცველი იონიზებული შრეები. მათი ზედაპირი აირეკლავს მოკლე დიაპაზონის ელექტრომაგნ. ტალღებს, რის შედეგადაც სათანადოდ იზრდება ამ დიაპაზონში მომუშავე რადიოსადგურების მოქმედების რადიუსი.


ამრი. თიხის მოხატული ჭურჭელი. ძვ. წ. IV—III ათასწლეული.


ამსტერდამი. ქალაქის ერთ-ერთი არხი.

ა-ად რამდენჯერმე გამოიყენეს მთვარის ზედაპირი. ა-ს ფართოდ იყენებენ აგრეთვე *დეფექტოსკოპიაში*, საკისრების ბურთულების დასახარისხებლად, ლითონთა სისალის დასადგენად (იხ. *სკლეროსკოპი*), ბირთვულ ტექნიკაში და სხვ.
*შ. გებიაშვილი.*

**ამრი,** სინდსა და სამხრ. ბელუჯისტანში (პაკისტანი) გავრცელებული ენეოლითისა და ადრინდ. ბრინჯაოს ხანის კულტურა. სახელი ეწოდა სოფ. ამრის (სინდი) მიხედვით, რ-ის მახლობლად გაითხარა (1934—35) ნასოფლარები. ა. შეისწავლა ინდოელმა არქეოლ. ნ. მაჯუმდარმა. ა-თვის დამახასიათებელია გეომ. ორნამენტით მოხატული პრიალა კერამიკა; ზოგან ა-ის კერამიკა *ჰარაფის* ფენის ქვეშ მდებარეობს, რაც უფლებას გვაძლევს ა-ის კულტურა მივიჩნიოთ ჰარაფის წინა ან ადრინდ. ჰარაფის (ძვ. წ. IV—III ათასწლ.) თანადროულ კულტურად. ა-ის კულტურა ემსგავსება ირანისა და შუა აზიის (*ანაუ*) კულტურებს და უკავშირდება ჩრდ. ბელუჯისტანის (ნალი) არქეოლ. კულტურებს.

*ლიტ.*: Wheeler M., The Indus civilization, Camb., 1953.

**ამრ იბნ ქულსუმი,** VI ს. არაბი პოეტი თაღლიბის ტომიდან. ავტორია სატირული და სახოტბო ლექსებისა. აღსანიშნავია მისი *მუალაკა*, რ-იც დაახლოებით ას ბეითს შეიცავს. ამ მუალაკის პირველ ნაწილში ავტორი ხოტბას ასხამს თაღლიბის ტომს და საკუთარ თავს, მეორე ნაწილში ილაშქრებს ჰირის მმართველის ამრ იბნ ჰინდის წინააღმდეგ. ა-ის მუალაკა შეტანილია წინაისლამური არაბ. პოეზიის თვალსაჩინო ძეგლში, შვიდი პოეტის შვიდი შედევრის კრებულში „მუალაკათში“.

**ამრის კულტურა,** ენეოლითის ხანის (ძვ. წ. V ათასწლ. II ნახ. — IV ათასწლ. დასაწყისი) არქეოლ. კულტურა, გავრცელებული შუა და ზემო ეგვიპტეში ნუბიამდე. სახელი ეწოდა სოფ. ალ-ამრის (შუა ეგვიპტე) მიხედვით, სადაც აღმოაჩინეს და შეისწავლეს ნამოსახლარები და სამაროვნები. ნაპოვნია მსხვილი რქოსანი და წვრილფეხა საქონლის თიხის ქანდაკებები, თეთრი საღებავით მოხატული წითელი, პრიალა თიხის ჭურჭელი, ქვის, ძვლისა და ხის საბრძოლო და სამეურნეო იარაღი. შედარებით იშვიათია სპილენძის ნივთები. მოსახლ. მისდევდა სათოხნ მიწათმოქმედებას, მესაქონლეობასა და ნადირობა-თევზჭერას. საზ. წყობისათვის დამახასიათებელი იყო პირველყოფილი თემური ურთიერთობის რღვევა და კლასობრივი საზ-ბის ჩამოყალიბება. ა. კ-ს წინ უძღოდა *ბადარის კულტურა*, ზემო ეგვიპტეში მისი მომდევნოა *გერზეს კულტურა*.

*ლიტ.*: Чайлд Г., Древнейший Восток в свете новых раскопок, пер. с англ., М., 1956.

**ამრიტა პრიტამი** (დ. 31. VIII. 1919, გუჯრანვალა, პენჯაბი), ინდოელი მწერალი ქალი. წერს პენჯაბურ ენაზე. ნაწარმოებებს აქვეყნებს 1935-იდან. სახელი გაუთქვა პოეტ ვარის შაჰისადმი მიძღვნილმა ლექსმა, რ-შიც გამოეხმაურა ინდოეთისა და პაკისტანის გაყოფის შემდეგ ბენჯაბში ატეხილ შინაომსა და სისხლის ღვრას. ა. პ. ავტორია ლექსთა კრებულებისა „ნექტარის ტალღები“ (1936), „ღრუბლებში“ (1944), „ქვები და კენჭები“ (1945), „გრძელი გზები“ (1948), „კეთილი ამბები“ (1955, ინდ. ლიტ-რის აკადემიის I პრემია), „მუშკი“ (1959), „შავი ვარდი“ (1966), „ყოფნა“ (1967); რომანებისა „დოქტორი დევი“ (1949), „ჩონჩხი“ (1950), „საპყრობილე“, „ბუდე“, „დაკეტილი კარი“ (სამივე 1961); მოთხრობებისა (კრებ. „უკანასკნელი წერილი“, 1956), აგრეთვე მემუარული თხზულებებისა და გამოკვლევებისა ლიტერატურათმცოდნეობის საკითხებზე. მის შემოქმედებაში წამყვანი ადგილი უკავია სატრფიალო ლირიკას; დიდი ყურადღება ეთმობა სოც. თემატიკასაც (მოძველებული ადათ-წესები, ქალის ჩაგრული მდგომარეობა და სხვ.). ბოლო პერიოდის თხზულებებში მწერალი ეხება ფილოს. პრობლემებს. ა. პ-ს ნათარგმნი აქვს საბჭ. პოეტების ნაწარმოებები. იგი ორჯერ იყო სსრკ-ში.

**ამრიტსარი,** ქალაქი ჩრდ. ინდოეთში (პენჯაბის შტატი). 432,7 ათ. მცხ. (1971). სარკინიგზო კვანძი. მნიშვნელოვანი სამრეწვ. (უმთავრესად საფეიქრო და კვების) და სავაჭრო ცენტრი. ცნობილია ა-ის შალის, ბამბისა და აბრეშუმის ქსოვილების, ხალიჩების, ლითონის, ძვლისა და ტყავის ნაკეთობათა მანუფაქტურული წარმოება.

ა. XVI ს. ბოლოს დააარსა *სიქჰების* მეოთხე გურუმ რამ დასმა უკვდავების ტბის (სანსკრიტულად ამრიტა სარას) ნაპირზე და სიქჰების მთავარ რელიგ. და კულტ. ცენტრად გადააქცია. ა-შია სიქჰების წმინდა ადგილი „ოქროს ტაძარი“. XIX ს-ში ა. შედიოდა რანჯიტ სინგჰის სახელმწიფოს შემადგენლობაში. 1849 ინგლ.-სიქჰების მეორე ომის დროს ა. ხელთ იგდო ინგლ-ოსტინდურმა კომპანიამ. 1918—22 ა. იყო ეროვნ.-განმათ. ბრძოლის ერთ-ერთი ცენტრი. 1919 წ. 13 აპრ. ა-ში გაიმართა მიტინგი ინგლ. კოლონ. მთავრობის პოლიტიკის წინააღმდეგ პროტესტის ნიშნად. ინგლ. კოლონიზატორები სასტიკად გაუსწორდნენ მიტინგის მონაწილეებს (1000 კაცზე მეტი დაჭრეს და მოკლეს). ეს ფაქტი ცნობილია „ამრიტსარის ჟლეტის“ სახელწოდებით. 1947, ინდოეთის გაყოფისას, ინდუს - მუსლიმან - სიქჰების მიერ ერთმანეთის აწიოკების დროს, ა-ის დიდი ნაწილი დაინგრა.

**ამსაისი,** სოფელი ზესტაფონის რ-ნში (შროშის სოფსაბჭო), მდ. ძირულის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 430 *მ*, ზესტაფონიდან 13 *კმ*. ზესტაფონის სატყეო მეურნეობა (მევენახეობა, მემინდვრეობა, მეცხოველეობა). საშ. სკოლა სოფ. შროშაში (4 *კმ*).

**ამსტერდამი,** (Amsterdam), ნიდერლანდის დედაქალაქი, მნიშვნელოვანი ეკონ. ცენტრი, დიდი საზღვ. ნავსადგური. მოსახლ. რაოდენობით ქვეყნის უდიდესი ქალაქი. 791,8 ათ. მცხ. (1973), გარეუბნებიანად —1 მლნ-ზე მეტი. ქალაქს მართავს მუნიციპალური საბჭო (ირჩევს მოსახლ. 4 წლით) ბურგომისტრის მეთაურობით (ნიშნავს მეფე 6 წლის ვადით). ა-ს ხელსაყრელი სატრანსპ.-გეოგრ. მდებარეობა აქვს მდ. ამსტელის დელტაში, ეისელმერის ყურესთან. ჩრდ. საზღვ. (ნორდზეე) და ჩრდ. ჰოლანდიის (ნორდჰოლანდი) არხებით უკავშირდება ჩრდ. ზღვას. ტვირთბრუნვით ა. II ადგილზეა ნიდერლანდში (როტერდამის შემდეგ). არხებით (რ-თა სიმრავლის გამო ა-ს „ჩრდილოეთის ვენეციას“ ეძახიან), რკინიგზითა და გზატკეცილით უკავშირდება ჰააგას, როტერდამსა და სხვ. ქალაქებს, ამსტერდამ—რაინის არხით —გფრ-ს. ა-შია საერთაშ. აეროპორტი სხიპჰოლი. ა. იძლევა ქვეყნის ეროვნ. შემოსავლის 1/10-ს. იგი მსოფლიოს ერთ-ერთი უდიდესი საფინანსო და სავაჭრო ცენტრია. ა-შია რამდენიმე ბანკი, საფონდო და სავაჭრო ბირჟები, სამრეწვ. და სანაოსნო კომპანიათა გამგეობები. ა. მსხვილი სამრეწვ. ცენტრია. მანქანათსაშ. და ელექტროტექ. მრეწველობაში ჩაბმულია ა-ის მრეწველობაში მომუშავეთა 1/3. განვითარებულია ავიამშენებლობა, გემთმშენებლობა, დაზგათმშენებლობა, ქიმ., ხის დასამუშ., ნავთობგადასამუშ., პოლიგრ., საფეიქრო მრეწველობა. ა-შია (1968-იდან) მსოფლიოში ერთ-ერთი უდიდესი „ტანსაცმლის სახლი“, რ-ზედაც მოდის ქვეყნის სამკერვა-

ლო მრეწვ. ბრუნვის დაახლ. ნახევარი. კვების მრეწვ. ამუშავებს უმთავრესად შემოტანილ ნედლეულს და ნახევარფაბრიკატებს (კაკაოს, ყავის, თამბაქოს, ქოქოსის ზეთის, შემოტანილი და ადგილ. კარტოფილის, მარცვლეულის, შაქრის ჭარხლის გადამუშავება). ა. ძველთაგანვე ცნობილია როგორც ალმასის დამუშავებისა და ვაჭრობის მსხვილი ცენტრი.

ა. პირველად იხსენიება 1275 როგორც მეთევზეთა სოფელი, რ-მაც 1300 (ან 1301) საქალაქო უფლება მიიღო. 1369 გახდა *ჰანზის* წევრი. 1578 ჩაება *ნიდერლანდის ბურჟუაზიულ რევოლუციაში.* ქალაქის ზრდას ხელი შეუწყო ანტვერპენის დაცემის შემდეგ (1585) ა-ში სამხრ. ნიდერლანდის მოსახლ. იმიგრაციამ. გაიზარდა ა-ის ბირჟის (დაარსდა XVI ს.) მნიშვნელობა; XVII ს. I ნახ-ში ა. მსოფლიო მნიშვნელობის ვაჭრობისა და კრედიტის ცენტრი გახდა, შეიქმნა ნიდერ. ოსტინდური (1602) და ვესტინდური (1621) კომპანიები; ბანკი (1609). მოსახლ. რაოდენობამ 105 ათ. მიაღწია (1622). კიდევ უფრო გამრავლდა იგი ნანტის ედიქტის გაუქმებისა (1685) და ფრანგი ჰუგენოტების იმიგრაციის შედეგად. XVII ს. II ნახ-ში ა-ის ვაჭრობას მეტოქეობას უწევდა ინგლისი. XVIII ს. ა. ეკონომიკურად დაქვეითდა. 1795 იგი დაიპყრო საფრანგეთმა და ა. ბატავიის რესპუბლიკის დედაქალაქი გახდა, 1808—ჰოლანდიის სამეფოსი. *კონტინენტურმა ბლოკადამ* ა-ს ზიანი მიაყენა. XIX ს. II ნახ-ში ისევ დაიწყო ა-ის ალმავლობა, რასაც ხელი შეუწყო ჩრდ. ზღვასთან დამაკავშირებელი არხების გაყვანამ.

ა. მუშათა მოძრაობის მნიშვნელოვანი ცენტრი იყო. 1868 აქ დაარსდა I ინტერნაც. ჰოლანდიური სექცია, 1878 — ა-ის ს.-დ. გაერთიანება. 1904 ა-ში მოწვეულ იქნა II ინტერნაც. VI კონგრესი. 1919 შეიქმნა ამსტერდამის პროფკავშირთა ინტერნაციონალი. 1940—45 ა. ჰიტლერელთა ოკუპაციაში მოექცა. ოკუპანტთა წინააღმდეგ 1941 თებ. მოეწყო მუშათა დიდი გაფიცვა.

ა-ს შენარჩუნებული აქვს ძველებური (XVII ს.) იერი და გეგმა. ქალაქში 50-მდე არხი და 500-მდე ხიდია: არქიტ. ნაგებობათაგან აღსანიშნავია გოტიკური ეკლესიები (XV—XVI სს.), მეფის სასახლე (1648—55, ყოფ. რატუშა, არქიტ. იაკობ ვან კამპენი), საცხოვრ. და საზ. შენობები (XVI—XVIII სს.); სახელმწ. მუზეუმის (1877—85) და ცენტრ. ვაგზლის (1881—89) ნიდერ. გოტიკური სტილის შენობები (ორივე არქიტ. კეიპერსისა), ბირჟის შენობა (1897—1903) და ქალაქის ახალი რ-ნი (არქიტ. *ბერლაგე*). ა-ში დგას რემბრანდტის ძეგლი (მოქანდაკე ლუი როიერი). აღსანიშნავია ა-ის სახელმწ. მუზეუმი, ქალაქის მუზეუმი, რემბრანდტის სახლი და სხვ.

**ამსტერდამის პროფკავშირთა ინტერნაციონალი,** პროფკავშირთა საერთაშორისო ფედერაცია, რეფორმისტული პროფკავშირების საერთაშ. გაერთიანება. არსებობდა 1919—45 ამსტერდამში (ნიდერლანდი). ა. პ. ი. შექმნისას აერთიანებდა 14 ქვეყნის პროფკავშირების 17738 ათას წევრს, ხოლო 1937 წ. —26 ქვეყნის 19425 ათას წევრს. მასში შედიოდნენ ევრ. ქვეყნებისა და აშშ-ის პროფგაერთიანებანი. ხელმძღვ. როლს საფრ. და ინგლ. პროფკავშირთა ლიდერები ასრულებდნენ.

ა. პ. ი. მეორე ინტერნაციონალის (იხ. *ინტერნაციონალი მეორე*) პარტიებს ემსახურებოდა. მიზნად ისახავდა მშრომელთა კლასობრივი ინტერესების მონოპ. კაპიტალისადმი დაქვემდებარებას და საბჭ. პროფკავშირების იზოლაციას. ა. პ. ი-ის ლიდერებმა (უ. ეპლტონი, ლ. ჟუო, კ. მერტენსი და სხვ.) არაერთგზის უარყვეს *პროფკავშირთა წითელი ინტერნაციონალის* წინადადება პროფკავშირთა ერთიანობის შესახებ. თავისი საქმიანობით ხელი შეუწყო II მსოფლიო ომის მომზადებასა და გაჩაღებას. *პროფკავშირთა მსოფლიო ფედერაციის* (1945) შექმნის შემდეგ ა. პ. ი-მა თანდათანობით დაკარგა გავლენა მშრომელთა ფართო მასებში და 1945 წ. 14 დეკ. დაიშალა. 1949 შეიქმნა *თავისუფალი პროფკავშირების საერთაშორისო კონფედერაცია,* რ-იც განაგრძობს ა. პ. ი-ის პოლიტიკას.

*ლიტ.*: ლენინი ვ. ი., სიტყვა კომუნისტურ ინტერნაციონალში მიღების პირობების შესახებ 30 ივლისს. [კომუნისტური ინტერნაციონალის მეორე კონგრესი. 1920 წ. 19 ივლ. — 7 აგვ.], თხზ., გამოც. მე-4, ტ. 31; მისივე, [Письмо] Сиднею Хилману, 13 окт. 1921, Полн. собр. соч., 5 изд., т. 53; Лозовский А., Москва или Амстердам?, 2 изд., М. 1925; Фостер У. З., Очерки мирового профсоюзного движения, пер. с англ., [М.], 1956.

**ამსტერდამ-როტერდამის ბანკი** (ამრობანკი), ჰოლანდიის (ნიდერლანდის) უდიდესი სააქციო კომერც. ბანკი. შეიქმნა 1964 ამსტერდამისა (დაარსდა 1871) და როტერდამის (დაარსდა 1863) ბანკების გაერთიანებით. ბანკს აქვს ორი მთავარი კანტორა ამსტერდამსა და როტერდამში, აგრეთვე 550 განყ-ბა. ა.-რ. ბ. მონაწილეობს მრავალ სამრეწვ., სატრანსპ. და სავაჭრო გაერთიანებებში, დაკავშირებულია ბელგ. და ჰოლანდ. ალმასის მრეწველობასთან, ინგლის-ჰოლანდ. პარფიუმერიისა და ცხიმის კონცერნ „იუნილევერთან", ელექტროტექ. მრეწვ. ფირმა „ფილიპსთან", დიდ სანაოსნო კომპანიებთან. კრედიტს აძლევს მეურნ. ყველა დარგს, აფინანსებს საგარეო ვაჭრობას, ატარებს ყოველგვარ სავალუტო ოპერაციას, ეწევა საერთაშ. ანგარიშსწორებებს. ა.-რ. ბ-ს კავშირი აქვს სხვადასხვა ქვეყნის, მ. შ. სსრკ-ისა და სხვა სოციალ. ქვეყნების ბანკებთან.

**ამტმან-ბრიედიტი** (ფსევდ.; ნამდვ. გვარი ამტმანისი) ალფრედ [24. VII (5. VIII). 1885, კურლანდიის გუბ. ვალის თემი, — 15. V. 1966, რიგა], ლატვიელი საბჭ. რეჟისორი, მსახიობი, სსრკ სახ. არტისტი (1953). სასცენო მოღვაწეობა დაიწყო 1903 რიგაში. 1919-იდან იყო რიგის მუშათა თეატრის (ახლანდ. ლატვიის დრამის აკად. თეატრი) მსახიობი და რეჟისორი, 1944-იდან — ამავე თეატრის სამხატვრო ხელმძღვანელი, 1949-იდან — მთავარი რეჟისორი. დიდი ღვაწლი მიუძღვის ლატვიის რეალისტური თეატრ. ხელოვნ. განვითარებაში. როლები: ულდისი (რაინისის „დაჰბერე, ქარო!"), ატვასარი (გრიგულისის „თიხა და ფაიფური"), კნუროვი (ოსტროვსკის „უმზითვო"). დადგა სპექტაკლები: „მებადურის შვილი", „ახალი ნაპირისაკენ" (ლაცისის მიხედვით), „მწვანე მიწა" (უპიტი), „მკერავთა დღეები სილმაჩში" (ბლაუმანისი) და სხვ. სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1948, 1950, 1951). დაჯილდოებულია 2 ორდენით.

*ლიტ.:* Zandersons R., Alfreds Amtmanis-Briedītis, [Rīga, 1953].


ა. ამტმან-ბრიედიტი.

**ამტყელი,** მდინარე აფხ. ასსრ-ში. სიგრძე 39 *კმ,* აუზის ფართ. 398 *კმ*$^{2}$. სათავე აქვს ჩხალთის ქედის დას. ნაწილში, ამტყელის უღელტეხილთან. ზემო დინება ტროგულ ხეობაში მიედინება, შემდეგ კი ღრმა და ვიწრო ხეობაში. ერთვის ამტყელის ტბას, საიდანაც მიწისქვეშა გზით გაედინება. მიწისქვეშა ა. (სიგრძე 10 *კმ*-მდე), რ-იც მდ. კოდორის მახლობლად გამოდის მიწის ზევით, მარცხნიდან იერთებს მდ. ჯამფალს და იქვე ერთვის კოდორს. ა. საზრდოობს თოვლის, წვიმისა და მიწისქვეშა წყლებით. წყალდიდობა გაზაფხულზე და ზაფხულის დამდეგს იცის, წყალმცირობა—ზამთარში. *ი. აფხაზავა.*

**ამტყელი,** აზანთა, ტბა აფხ. ასსრ გულრიფშის რ-ნში. ზ. დ. 507 *მ*. ზედაპირის ფართ. 0,58 *კმ*$^{2}$, აუზისა — 153 *კმ*$^{2}$, სიღრმე 64 *მ*. წლის განმავლობაში წყლის დონის მკვეთრი მერყეობის გამო (30—35 *მ*) ცვალებადია ტბის ზედაპირის ფართ. და სიღრმე. ა. წარმოიშვა 1891 წ. 3 ოქტ., როცა მთა პატარა შხაპაჭის ფერდობის ჩამოქცევის შედეგად აქ გზა ჩაეხერგა მდ. ამტყელს. ა. საზრდოობს თოვლითა და წვიმით. წყლის დონე მაღალია გაზაფხულის ბოლოსა და ზაფხულის დასაწყისში, დაბალია — ზამთარში. ტბას ერთვის მდ. *ამტყელი*. ა-ის წყალი ცივია, ზაფხულობით ზედაპირზე მისი ტემპ-რაა 18—20°C, ფსკერთან 5°C. იყინება მხოლოდ სუსხიან ზამთარში. ა-ში არის კალმახი, წვერა, ტობი, ფრიტა და სხვ. თევზი. *ი. აფხაზავა.*

**ამტყელი,** სოფელი აფხ. ასსრ გულრიფშის რ-ნში, მდ-ების ამტყელისა და ჯამფალის შესართავთან, სოხუმის სამხ. გზაზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., აძზარა, ბუდუკი, გეორგიევსკოე, პანტა, ყადა, შუამთა, ჯამფალი). ზ. დ. 240 *მ,* შავი ზღვიდან 22 *კმ,* რაიცენტრ მაჭარიდან 25 *კმ*. შ. რუსთაველის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). რვაწლ. სკოლა, ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი), მედპუნქტი. ა-ის მიდამოეპშია დოლმენები (ძვ. წ. II ათასწლ. I ნახ.). *შაქურანის მღვიმეები.*

**ამუდარია** (ბერძნ. ōxos, არაბ. ჯეიჰუნი), უდიდესი მდინარე შუა აზიაში, ტაჯ., უზბ. და თურქმ. სსრ-ების ტერიტორიებზე. წარმოიქმნება მდ-ების ფანჯის და ვახშის შეერთებით. სათავე აქვს ჰინდუქუშის ფერდობებზე (ავღანეთი), სადაც თოვლნარები და მყინვარებია (გამყინვარების ფართობი 10 000 *კმ*$^{2}$). ერთვის არალის ზღვას, რ-შიც წლიურად 42 *კმ*$^{3}$ წყალი შეაქვს. სიგრძე მდ-ების ფანჯისა და ვახშის შესართავიდან 1415 *კმ,* ფანჯის სათავიდან 2540 *კმ*. აუზის ფართ. 309 ათ. *კმ*$^{2}$. ა. ზემო დინებაში ტიპობრივი მთის მდინარეა. სურხანდარიას შეერთების შემდეგ მიედინება ყიზილყუმისა და ყარაყუმის უდაბნოებს შორის. შესართავთან ქმნის დელტას (10 ათ. *კმ*$^{2}$). კალაპოტი ცვალებადი აქვს. ქ. ნუქუსთან ა-ს გამოეყოფა მშრალი კალაპოტი — კუნიადარია, რ-იც სარიყამიშის ქვაბულში წყდება. ა-ის ქვემო დინებაში ნაპირებზე ტუგაიტიპის ტყეებია.

ა. საზრდოობს უმთავრესად თოვლისა და მყინვარების, ნაწილობრივ მიწისქვეშა და წვიმის წყლით. წყალდიდობა იწყება გაზაფხულზე, თოვლის დნობის დროს და გრძელდება 5—6 თვეს. წყლის უდიდესი ხარჯი ივლის-აგვისტოშია, როცა მყინვარები და მარადიული თოვლი იწყებს დნობას. საშ. წლ. ხარჯი ქ. ქერქთან 2000 *მ*$^{3}$/*წმ*, შესართავთან — 1300 *მ*$^{3}$/*წმ*. 700 *მ*$^{3}$ წყალი იხარჯება ქვემოდინებაში აორთქლებაზე, ფილტრაციასა და მორწყვაზე. წლიურად ზღვაში შეაქვს 100 მლნ. ტ-მდე ატივნარებული და 18 მლნ. ტ გახსნილი ნივთიერება. ზემო დინებაში არ იყინება, ქ. ნუქუსს ქვემოთ იყინება 2—2,5 თვით. იცის ყინულხერგილები. მთავარი შენაკადებია: მარჯვ. — პამირი, ყიზილსუ, ვახში, ქაფირნიჰანი, სურხანდარია; მარცხ.— ქოქჩა და სურხაბი. ა. მდიდარია თევზით (ფორეჯი, ორაგული, წვერა, კობრი და


მდ. ამუდარია ქ. ქერქის რაიონში.

სხვ.). თევზს იჭერენ უმთავრესად შესართავსა და ნამდინარევ ტბებში. ა-იდან გაჰყავთ ყარაყუმის დიდი არხი, რ-ის რამდენიმე რიგი უკვე გადაეცა საექსპლუატაციოდ. ნაოსნობა ქ. ჩარჯოუდან შესართავამდე რეგულარულია, ქ. თერმეზიდან არარეგულარული. მთავარი ნავმისადგომებია: ქერქი, ჩარჯოუ, ნუქუსი.

**ამუდარიის განძი,** ძვ. წ. VI—II სს. ოქროსა და ვერცხლის ნივთების განძი; აღმოჩენილია 1877 ძვ. ბაქტრიის ტერიტორიაზე (ტაჯ. სსრ) და დაცულია ბრიტ. მუზეუმში. შეიცავს 1300 მონეტას (ყველაზე გვიანდ. ძვ. წ. 200 თარიღდება), მრავალგვარ სამკაულსა და ჭურჭელს. ა. გ-ის ნივთებში ასახულია როგორც აქემენიდური და ადგილ. ბერძნ.-ბაქტრიული, ისე ე. წ. სკვითური „ცხოველსახოვანი სტილის" ხელოვნ. ტრადიციები.

*ლიტ.*: Dalton O. M., The treasure of the Oxus, 3 ed., L., 1964.



ამუდარიის განძი: მარჯვნივ—ოქროს სამაჯური. ძვ. წ, V ს.; სარდიონის ცილინდრული საბეჭდავი არამეული წარწერით. ანაბეჭდი. ძვ. წ. VI ს.; ოქროს ფიალა. ძვ. წ. VI ს. ქვემოთ—ვერცხლის ქანდაკება. ძვ. წ. V ს. დასაწყისი. ყველა—ბრიტანეთის მუზეუმი.



**ამუკი,** კრებითი სახელი მრავალფენიანი არქეოლოგიური ძეგლებისა, ანთაქიის (ანტიოქიის) ველზე (თურქეთი, ჰათაის ვილაიეთი), ხმელთაშუა ზღვის ჩრდ.-აღმ. კუთხესთან. აქ, ამიკის ტბის მიდამოებში 1934—54 ამერიკელმა არქეოლოგებმა რ. და ლ. ბრაიდვუდებმა აღმოაჩინეს და გათხარეს რამდენიმე ნამოსახლარი გორა (თელ-ელ-ჯუდეიდე, ჩათალ-ჰუიუქი, თელ-თაინათი, თელ-ზაჰაბი, თელ-ქურდუ, თელ-აჩანა) და სხვა ძეგლები (მაგ., გამოქვაბული ვადი ალ-ჰამამი). ნამოსახლარი გორების ქვედა ფენა განეკუთვნება ე. წ. სირია-კილიკიის ნეოლითს (ძვ. წ. VI ათასწლ.), ზედა ფენები კი შუა საუკუნეებს. კავკასიისმცოდნეობის თვალსაზრისით საყურადღებოა ქვევიდან მერვე ფენა, რ-შიც აღმოჩნდა ადრინდ. ბრინჯაოს ხანის მტკვარ-არაქსის კულტურისათვის დამახასიათებელი კერამიკა (იხ. *ხირბეთ-ქერაქის კულტურა*). თარიღდება ძვ. წ. III ათასწლ. შუა ხანებით. ჯერჯერობით გამოქვეყნებულია მხოლოდ პირველი ცხრა ფენის გათხრების ანგარიში.

*ლიტ.*: Braidwood R. Braidwood L., Excavations in the Plain of Antioch, pt. 1—The earliar assemblages phases, Chi. — Illinois, 1960.

*რ. რამიშვილი. ი. გაგოშიძე.*

**ამულეტი** (ლათ. amuletum), იგივეა, რაც *ავგაროზი*.

**ამულიუსი** (ლათ. Amulius), *ალბა-ლონგის* ლეგენდარული მეფის პროკას შვილი. ლეგენდის მიხედვით, ა-მა ტახტი წაართვა უფროს ძმას ნუმიტორს, შურისძიების შიშით ამოხოცა ყველა მისი შთამომავალი მამაკაცი, ნუმიტორის ასული რეა სილვია კი ქალღმერთ ვესტას ქურუმად გაამწესა, რათა სამუდამოდ ქალწული დარჩენილიყო. მაგრამ რეა სილვიას ღმერთ მარსისაგან ეყოლა ტყუპი ვაჟი — რომულუსი და რემუსი (რომის ლეგენდარული დამაარსებლები). მათ მოკლეს ა. და ნუმიტორი კვლავ გაამეფეს.



რ. ამუნდსენი.

**ამუნდსენი** (Amundsen) რუალ (16. VII. 1872, ქ. ბორგე, — 1928), ნორვეგიელი მოგზაური, პოლარეთის მკვლევარი. დაიბადა ვერვენის გემთსაშენის მფლობელი კაპიტნის ოჯახში. 1890—92 სწავლობდა ქ. კრისტიანიის უნ-ტის სამედ. ფაკ-ტზე. პირველმა გაიარა (1903—06) ხომალდით „იოა" ამერ. ჩრდ. სანაპირო, გრენლანდიიდან ალასკამდე (ჩრდ.-დას. გასასვლელით) და გამოიკვლია კანადის არქტიკული არქიპელაგის რამდენიმე კუნძული. ჩაატარა ანტარქტიკული ექსპედიცია (ხომალდით „ფრამი"), პირველმა მიაღწია სამხრ. პოლუსს 1911 წ. 14 დეკ. (1 თვით დაასწრო ინგლ. რ. *სკოტს*). 1918—20 ხომალდ „მოდით" გაიარა ევრაზიის ჩდრ. სანაპირო დას-იდან აღმ-კენ. 1926 განახორციელა პირველი ტრანსარქტიკული გადაფრენა დირიჟაბლით „ნორგე" — მარშრუტით: შპიცბერგენი — ჩრდ. პოლუსი— ალასკა. 1928 ჰიდროთვითმფრინავ „ლატამით" გაემგზავრა უ. ნობილეს იტალ. ექსპედიციის მოსაძებნად და დაიღუპა ეკიპაჟთან ერთად ბარენცის ზღვაში. ა-ის პატივსაცემად მისი სახელი დაერქვა ზღვას, მთასა და აშშ-ის სამეცნ. სადგურს (ამუნდსენ-სკოტი) ანტარქტიდაში, აგრეთვე ყურესა და ქვაბულს ჩრდ. ყინულოვან ოკეანეში.

*თხზ.*: ჩემი ცხოვრება, თბ., 1964; Собр. соч., т. 1—5, Л., 1936—39; На корабле «Мод». Экспедиция вдоль северного побережья Азии, М.—Л., 1929; Перелет через Ледовитый океан, М., 1927 (თანაავტ.: [Л.] Эльсварт); Южный полюс, М.—Л., 1937.

**ამუნდსენის ზღვა,** წყნარი ოკ. განაპირა ზღვა ანტარქტიდის ნაპირებთან, დ. გ. დაახლ. 100° და 123° შორის. სიღრმე 585 *მ*-მდე. წყლის საშ. წლ. ტემპ-რა 0° C-ზე დაბალია. მარილიანობა დაახლ. 33,5‰ (ზაფხულში). მთელი წელიწადი დაფარულია მცურავი ყინულებით. სანაპირო ზოლში შელფური და კონტინენტური მყინვარებია. ზღვაში ბინადრობს სელაპი, ვეშაპი, პინგვინი. სახელი უწოდეს რ. *ამუნდსენის* პატივსაცემად.

**ამუნდსენის ქვაბული,** დადაბლება ჩრდ. ყინულოვანი ოკ. ფსკერზე, ლომონოსოვისა და გაკელის წყალქვეშა ქედებს შორის. სიგრძე დაახლ. 2000 *კმ*, სიგანე 200—400 *კმ*, მაქს. სიღრმე 4321 *მ*. დანალექი ქანების სიმძლავრე 2000 *მ* აღწევს. ფსკერი დაფარულია რკინისა და მანგანუმის შემცველი თიხოვანი ლამით. სახელი უწოდეს რ. *ამუნდსენის* პატივსაცემად.

**ამუნდსენის ყურე,** ყურე ჩრდ. ყინულოვან ოკეანეში, კანადის სანაპიროსა და ბანქსისა და ვიქტორიის კ-ებს შორის. სიგრძე 445 *კმ*-მდე, სიგანე 213 *კმ*-მდე, სიღრმე 285 *მ*-მდე. წელიწადის უმეტეს დროს ყინულითაა დაფარული. აგვისტოში წყლის ტემპ-რა 4°C აღწევს. სახელი უწოდეს რ. *ამუნდსენის* პატივსაცემად.

**ამუნდსენ-სკოტი** (Amundsen-Scott), პოლუსი, აშშ-ის შიგაკონტინენტური ანტარქტიკული სამეცნ. სადგური სამხრ. პოლუსზე. მდებარეობს ზ. დ. 2800 *მ*-ზე. ჰაერის საშ. წლ. ტემპ-რა—49,3°C, მინ. —78,9°C, მაქს. — 14,7°C. გაიხსნა 1957 იანვარში. მუშაობს 17—22 კაცი. სადგური სისტემატური გეოფიზ., აერომეტეოროლ., აქტინომეტრიული დაკვირვებებისა და შიგაკონტინენტურ სამარშრუტო გამოკვლევათა ბაზაა. დაერქვა სამხრ. პოლუსის პირველ აღმომჩენთა სახელი.

**ამუნიცია** (პოლ. amunicia, <ლათ. munitio — გამაგრება, აღჭურვილობა), სამხ. მოსამსახურის აღჭურვილობის საგანთა ერთობლიობა. საცხენოსნო ა.—აღკაზმულობა: უნაგირი, სასაპალნე მოწყობილობა და სხვ. საბჭ. არმიაში მიღებულია ტერმინები: ჯარისკაცისა და ოფიცრის აღჭურვილობა. იხ. *აღჭურვილობა*.

**ამური** (ფრანგ. Amor<ლათ., amor), სიყვარულის ღვთაება; იგივეა, რაც კუპიდონი, ბერძნ. *ეროსი*. გამოსახავდნენ მშვილდ-კაპარჭით აღჭურვილ ფრთოსან ყრმად.

**ამური,** *მცირე ცთომილი* № 1221; მზიდან საშ. მანძილი 288 მლნ. *კმ*. მიმოქცევის პერიოდი 2,7 *წ*. დიამეტრი დაახლ. 1,5 *კმ*. საშ. ვარსკვლავიერი სიდიდე პირისპირ დგომისას 20,3. დედამიწას უახლოვდება 15 მლნ. *კმ*-ით.

**ამური** (მონღ. ხარა მურენი — შავი მდინარე, ჩინ. ხეილუნძიანი — შავი დრაკონის მდინარე), მდინარე აღმ. აზიაში. ა-ის აუზი სსრ კავშირში (რსფსრ ჩიტის, ამურის ოლქები, ხაბაროვსკის მხარე), ჩინეთსა და მონღოლეთშია. აუზის დიდი ნაწილი სსრკ-ს ეკუთვნის. სათავიდან ქ. ხაბაროვსკამდე სსრკ-ჩინეთის საზღვარს გასდევს. ა. წარმოიშობა მდ-ების შილკისა და არგუნის შეერთებით. სიგრძე 2824 *კმ*, არგუნით — 4440 *კმ*. აუზის ფართობით — 1855 ათ. $კმ^2$ — ა. IV ადგილზეა სსრ კავშირში (ენისეის, ობისა და ლენის შემდეგ) და X ადგილზე — მსოფლიოში. ერთვის ოხოტის ზღვას. საშ. წლ. ჩამონადენი 343 $კმ^3$. ზემო დინებაში ქ. ბლაგოვეშჩენსკამდე ა. სწრაფად მიედინება ვიწრო, ღრმა ხეობაში. შუაწელის მარცხ. ნაპირზე, ზეა-ბურეის ვაკეზე, განიერი ჭალაა გაშლილი. პატარა ხინგანის გადაკვეთაზე ხეობა ვიწროვდება და მდინარე ციცაბოკლდეებიან კალაპოტში ექცევა. მთებიდან გამოსული ა. ქვემო ამურის დაბლობზე მიედინება, ქ. ხაბაროვსკის ქვემოთ კი ქმნის განიერ ხეობას და იტოტება. მდინარის ვრცელ ჭალაში თავმოყრილია უამრავი (61426) ტბა. ზღვასთან შეერთებისას ა. წარმოშობს 48 *კმ* სიგრძის წყალმარჩხ ლიმანს. უმთავრესად წვიმის წყლით საზრდოობს. ზემო დინებაში წვიმის წყალი იძლევა წლ. ჩამონადენის 64%-ს, თოვლისა — 19%-ს მიწისქვეშა წყლები — 17%-ს. საშ. მრავალწლ. ხარჯი შესართავთან 11 ათ. $მ^3/წმ$, მაქს. — 40 ათ. $მ^3/წმ$. მცირე თოვლიანობის გამო გაზაფხულის წყალდიდობა უმნიშვნელოა, მას მოსდევს მუსონური წვიმებით გამოწვეული წყალდიდობა. ა-ის დონე მატულობს გაზაფხულზე, აპრ. პირველ ნახევარში. წყლის უდიდესი დონე და ხარჯი იცის სხვადასხვა თვეებში მაისიდან ოქტომბრამდე, უმცირესი — ზამთრის ბოლოს. წლის განმავლობაში წყლის დონის ამპლიტუდა ზემო დინებაში და შუაწელში 10—15 *მ*-ა, ქვემო დინებაში — 6—7 *მ*.

ა. იყინება ნოემბერში, ყინულსვლა — აპრ. ბოლოს. ა-ის ჰიდროგრაფიული ქსელი აერთიანებს 10.610 მდინარეს, მ. შ. სუნგარს, უსურს, ზეას, ბურეას, ამგუნს.

ა. თავიდან ბოლომდე სანაოსნოა. მთავარი ნავმისადგომებია: პოკროვკა, ბლაგოვეშჩენსკი, ლენინსკოე, ხაბაროვსკი, ამურის კომსომოლსკი, ამურის ნიკოლაევსკი, ხეიხე (ჩინეთში). ა. მდიდარია თევზით. სარეწაო თევზებია უმთავრესად კეტა და კუზა. მნიშვნელოვანია ა-ის ენერგორესურსები. აუზის მდინარეთა პოტენციური სიმძლავრეა 45 მლნ. *კვტ*, სამრეწვ. სიმძლავრე — 15 მლნ. *კვტ*.



მდ. ამური ქ. ამურის ნიკოლაევსკის რ-ნში.

**ამური,** *კობრისებრთა* ოჯახის ორი სახეობის თევზის (თეთრი და შავი ამური) საერთო სახელი. თეთრი ა. (Ctenopharyngodon idella) გავრცელებულია ამურის აუზსა და ჩინეთის მდინარეებში. 122 *სმ*-მდე სიგრძის სხეული აქვს და 32 *კგ*-მდე აწონის. სწრაფად იზრდება. ყრის

1 მლნ-მდე კვერცხს. იკვებება უმთავრესად წყლის უმაღლესი მცენარეებით. მოზარდს ბრინჯის პლანტაციებში სარეველების მოსასპობად იყენებენ. აკლიმატიზებულია საქართვ. მრავალ ტბასა და ტბორში (მ. შ. კუმისის ტბაში). შავი ა. (Mylopharyngodon piceus) იმავე ადგილებში გვხვდება. სხეულის სიგრძე 120 *სმ*-მდე აღწევს, წონა — 32 *კგ*-მდე. ტოფობს ივნის-ივლისში. იკვებება მოლუსკებით. ა. რეწვის ობიექტია.

*მ. დემეტრაშვილი.*

**ამურის კომსომოლსკი,** ქალაქი რსფსრ ხაბაროვსკის მხარეში, კომსომოლსკის რ-ნის ცენტრი, ნავსადგ. მდ. ამურზე. რკინიგზის სადგური. 234 ათ. მცხ. (1974; 1939 წ. — 71 ათ., 1959 წ. — 177 ათ.). შორეული აღმ. ერთ-ერთი უდიდესი სამრეწვ. და კულტ. ცენტრი. გაუვალი ტაიგისა და ჭაობების ადგილზე 1932 დაიწყო ა. კ-ის მშენებლობა კომკავშირლების თაოსნობითა და აქტ. მონაწილეობით. ქალაქშია მეტალ. ქ-ნა „ამურსტალი“, მანქანათსაშ. ქ-ნა „ამურლიტმაში“, რკინაბეტონის ნაწარმის ქ-ნები; სამკერვალო, საკონდიტრო და ავეჯის ფ-კები, თევზისა და ხორცის კომბინატები, მეფრინველეობის ფ-კები. პედ. და საღამოს პოლიტექ. ინ-ტები, პოლიტექნიკუმი და სამშენებლო ტექნიკუმები. დრამ. თეატრი, მხარეთმცოდნეობის მუზეუმი.

**ამურის ნეოლითური კულტურები,** მდ. ამურის აუზში გავრცელებული ნეოლითის ხანის (ძვ. წ. V-იდან I ათასწლ. დასაწყისამდე) კულტურები. ამურის შუაწელზე გავრცელებული იყო 2 კულტურა: 1. გრომატუხისა (მდ. ზეის შენაკად გრომატუხის მიდამოებში) — მომთაბარე ან ნახევრად ბინადარი მონადირე ტომების კულტურა, რ-ისთვისაც დამახასიათებელია მთლიანი რიყის ქვისგან დამზადებული სახოკები, ნუკლეუს-საფხეკები, ორმხრივ დამუშავებული დანისპირები, პრიზმული ნუკლეუსები და ორნამენტით შემკული კერამიკა. მოსახლ. ცხოვრობდა დროებით სადგომებში. 2. ნოვოპეტროვსკოესი, რ-ისთვისაც დამახასიათებელია ქვის გაპობის ტექნიკით დამზადებული ნუკლეუსები და ფირფიტები, მიძერწილი ლილვებით შემკული გლუვი კერამიკა. გვიან ეტაპზე ჩნდება ორმხრივ დამუშავებული ისრისპირები და თეთრი ნეფრიტის სამკაული, დამახასიათებელია ნახევრად მიწური ნამოსახლარები.

ამურის ქვედაწელზე ნეოლითური ხანის მასალიდან გვხვდება ბრტყელძირიანი, ხშირად წითლად შეღებილი და ტვიფრული ორნამენტით შემკული თიხის ჭურჭელი; შედარებით გვიან ჩნდება სპირალისებრი ორნამენტით, ე. წ. „ამურის წნულით“ შემკული და წითელპრიალა ზედაპირზე შავად მოხატული ჭურჭელი. ბევრია დიდი ზომის გახეხილი ქვის იარაღი (ეჩოები, ცულები), კაჟისა და ფიქლის ისრისპირები. ამ დროის მოსახლ. ცხოვრობდა ნახევრად მიწურ ნაგებობებში. ნეოლითის უკანასკნელი ეტაპის მასალიდან აღსანიშნავია მაღალყელიანი, გლუვზედაპირიანი ჭურჭელი, დიდი ზომის რიყის ქვის იარაღი (ეჩოები, ცულები), სახოკები, გახეხილ-გაპრიალებული ფიქლის დანები, თეთრი ნეფრიტის ბეჭდები და სხვ. ამურის კომსომოლსკის ჩრდ-ით, ევერონის ტბასთან სპირალისებრი კერამიკიანი ნამოსახლარის ზემოდან, აღმოჩენილია ბაიკალისპირეთის ტიპის ტვიფრული ორნამენტით შემკული მრგვალძირიანი, თხელკედლიანი კერამიკის ფენა. სავარაუდოა, რომ გვიანდ. ნეოლითის ხანაში ქვემო ამურზე ჩრდ. წარმოშობის ტომებმა შემოაღწიეს.

*ლიტ.*: История Сибири с древнейших времен до наших дней, т. 1, Л., 1968.

**ამურის ნიკოლაევსკი,** ქალაქი (1856-იდან) რსფსრ ხაბაროვსკის მხარეში, ნიკოლაევსკის რ-ნის ცენტრი, ნავსადგური მდ. ამურის მარცხ. ნაპირზე. რკინიგზის სადგურ ამურის კომსომოლსკიდან 582 *კმ*. 33 ათ. მცხ. (1974). გემთშემკეთებელი და კვების მრეწვ. საწარმოები. სამედ. და პედ. სასწავლებლები, მხარეთმცოდნეობის მუზეუმი. ა. ნ. დააარსა მ. ნეველსკოიმ 1850 როგორც სავაჭრო პუნქტი. ა. ნ-ში აღმართულია ობელისკი და ძეგლი მისი დამაარსებლის პატივსაცემად.

**ამურის ოლქი,** შედის რსფსრ-ში. შეიქმნა 1932 წ. 20 ოქტ., შედიოდა ხაბაროვსკის მხარეში, 1948 წ. 2 აგვ. გამოიყო დამოუკიდებელ ოლქად. ფართ. 363,7 ათ. *კმ*². მოსახლ. 849 ათ. კაცი (1974), მ. შ. ქალაქად ცხოვრობს 65%. ცენტრი — ქ. ბლაგოვეშჩენსკი. ოლქის მნიშვნელოვანი ნაწილი მდებარეობს ზეა-ბურეის ვაკეზე, სადაც თავმოყრილია მოსახლ. ძირითადი ნაწილი. ჩრდ-ით და აღმ-ით მთებია: იანკანი, ტუკურინგრა, სოქტახანი, ჯაგდი, თურანი, იამ-ალინი და სხვ. ტერიტორიის 65% წიწვიან ტყეებს უკავია. მთავარი მდინარეა ამური. სამთომოპოვებითი (იღებენ ოქროს, ნახშირს), კვების, ტყის, ელექტროტექ., მანქანათმშ. მრეწვ. ა. ო. შორეული აღმოსავლეთის მთავარი სას.-სამ. რ-ნია. ძირითადი სას.-სამ. კულტურებია: ხორბალი, სოია, კარტოფილი. სახორცე-სარძევე მეცხოველეობა, მეირმეობა, მეფუტკრეობა, ნადირობა, ნადირთმოშენება. ოლქის ტერიტორიაზე გადის ტრანსციმბირის მაგისტრალი. სანაოსნოა ამური, ზეა, ბურეა, სალემჯა. (რუკა იხ. 412 გვ.).

**ამურისპირეთი,** მდ. ამურის შუა და ქვემო დინების აუზებში მდებარე ტერიტორია რსფსრ ხაბაროვსკის მხარესა და ამურის ოლქის ფარგლებში. მოიცავს ქედებს (ბურეის, იანკანი-ტუკურინგრა-ჯაგდის), დაბლობებს (ზეა-ბურეის, ქვემო ამურის) და ზემო ზეის პლატოს. ა-ში მუსონური ტიპის ჰავაა, ზამთარი მკაცრი, მცირეთოვლიანი, ზაფხული თბილი და ტენიანი. ნალექები 450—700 *მმ* წელიწადში. ტყე-ველით შემოსილ დაბლობებზე ნაყოფიერი მდელოს შავმიწა ნიადაგია. ეს რაიონი შორეული აღმ. ყველაზე უკეთ ათვისებული და დასახლებული მხარეა.

**ამურსანა** (1722—1757), *ჯუნგარიის* (ოირათთა) *სახანოს* ერთ-ერთი მთავარი. მონღოლთა 1755—58 ანტიმანჯურიული მოძრაობის აქტიური მონაწილე. წარმოშობით ოირათთა საშ. არისტოკრა-



ფაიფურის (ბისკვიტის) ფიგურა «ამური». ე. მ. ფალკონეს სტატუის ასლი. პეტერბურგის საიმპერატორო ფაიფურის ქარხანა. XIX ს. II ნახევარი. ა. პუშკინის სახელობის სახვითი ხელოვნების სახელმწიფო მუზეუმი. მოსკოვი.

რ. ამუნდსენის ექსპედიციები არქტიკაში




ექსპედიციების მარშრუტი:
გემ „იოათი“ ჩრდილო-დასავლეთ გასასვლელის აღმოსაჩენად, 1903-1906 წწ.
გემ „მოდით“ ჩრდილო-აღმოსავლეთ გასასვლელში, 1918-1920 წწ.
პირველი ტრანსარქტიკული გადაფრენა ჩრდილო პოლუსზე დირიჟაბლ „ნორვეგიით“, 1926 წ. 11-14 მაისი
IX.1918-IX.1919 გამოზამთრების დრო და ადგილი

რ. ამუნდსენის ექსპედიცია ანტარქტიკაში 1910-1912 წწ.




ექსპედიციის მარშრუტი გემ „ფრამით“
ლაშქრობა სამხრ. პოლუსისაკენ, 20.X.1911-26.I.1912 წწ.



ნაღმის უმარტივესი მექანიკური ამფეთქი: 1. დასაჭირებელი ხუფი; 2. ზამბარა; 3. ბუროულა (სარტყამის ფიქსატორი); 4. სარტყამი; 5. ამფეთქის კორპუსი; 6. კაპსულ-მაალებელი; 7. კაფსულ-დეტონატორი.

ტიას ეკუთვნოდა. გალდანცერენ-ხანის გარდაცვალების შემდეგ, 1745, ა. შეეცადა დაეკავებინა ხანის ტახტი, მაგრამ სხვა პრეტენდენტების წინააღმდეგობამ აიძულა პეკინს გაქცეულიყო. ჯუნგარიის სახანოს მოსპობით დაინტერესებულმა მანჯურიელთა დინასტიამ, თითქოს ა-ს დახმარების მიზნით, ჯუნგარიას შეუსია მრავალრიცხოვანი არმია, რ-მაც ფაქტობრივად დაიპყრო ჯუნგარია (1755). ამან გამოიწვია მასების სტიქიური ანტიმანჯურიული მოძრაობა ხალხასა და ჯუნგარიაში. მოტყუებული ა. აჯანყებულთა მხარეს გადავიდა და მოძრაობას სათავეში ჩაუდგა. სამწლიანი ბრძოლის შემდეგ აჯანყება დიდი სისასტიკით ჩააქრეს მანჯურიელებმა 1758. მონღოლი ხალხი ორ საუკუნეზე მეტ ხანს მოექცა მანჯურიელთა უღელქვეშ. 1757 ა-მ თავი შეაფარა რუსეთს, სადაც მალე გარდაიცვალა ყვავილისაგან.

**ამურუ** (Amurru), 1. აქადური სიტყვა „დასავლეთის" აღსანიშნავად. ადრინდ. ხანის მესოპოტამიურ წარწერებში იგი ბაბილონის დას-ით მცხოვრები სემიტი მომთაბარე ტომების — ამორეველთა აღმნიშვნელი ტერმინია. 2. ქვეყანა, რ-იც, ადრინდ. ბაბილონური წყაროების მიხედვით, შორეულ დასავლეთში მდებარეობდა. ძვ. წ. XV ს. ბოლოდან — XII ს. თელ-ელ-ამარნის, ბოღაზქოისა და რას-შამრის (უგარითის) არქივების მონაცემებით, ა-ს სამეფო შუა სირიაში მდებარეობდა (დედაქალაქი უცნობია). ა. მტრულ ურთიერთობაში იმყოფებოდა ეგვიპტესთან, ასურეთთან და ხეთებს ემორჩილებოდა. ძვ. წ. XIV ს. დასაწყისში ა-ს მეფეები აბდიაშირთა და აზირუ ცდილობდნენ სირიისა და ფინიკიის დამორჩილებას. ძვ. წ. XII ს. დასაწყისში ა. „*ზღვის ხალხებმა*" გაანადგურეს. 3. აქადელთა ერთი ღვთაების სახელი, რ-იც დას. სემიტური წარმოშობისა უნდა ყოფილიყო.

*ლიტ.*: Klengel H., Aziru von Amurru und seine Rolle in der Geschichte der Amārnazeit, «Mitteilungen des Instituts für Orientforschung», 1964, Bd. 10, № 1; Kupper J.-R., Les nomades en Mésopotamie au temps des rois de Mari, P., 1957.

*გ. გიორგაძე.*

**ამუშავების დენი,** ქსლიდან მიღებული დენი, რ-იც საჭიროა ელექტროძრავას ასამუშავებლად, ა. დ. შეიძლება მნიშვნელოვნად აღემატებოდეს ძრავას ნომინალურ დენს, ამიტომ საკონტაქტო რგოლებიანი ასინქრონული ძრავებისა და მუდმივი დენის ძრავების ამუშავებისას მისი შეზღუდვის მიზნით როტორის (ღუზის) წრედში მიმდევრობით რთავენ დენშემზღუდველ წინაღობას.

**ამუშავების მომენტი,** ძრავას ამუშავების პროცესში ლილვზე წარმოქმნილი მაბრუნი მომენტი. ა. მ. ძრავას მნიშვნელოვანი მუშა პარამეტრია. ა. მ-ს ადგენენ ძრავას დაპროექტებისას მისი ამუშავების რეჟიმის პირობების შესაბამისად.

**ამუშავების წინაღობა,** რეზისტორი, წინაღობა, რ-საც რთავენ ელექტროძრავას ამუშავებისას მისი როტორის (ღუზის) წრედში *ამუშავების დენის* შესაზღუდავად და შესაბამისი *ამუშავების მომენტის* წარმოსაქმნელად. ძრავას ამუშავების პროცესში წინაღობის თანდათანობითი შემცირების მიზნით ჩვეულებრივ საფეხურიან რეზისტორს რთავენ. ცალკეული საფეხურის ჩართვა-ამორთვა ხდება *კომუტატორით, კონტროლერით* ან კონტაქტორებით.

**ამფარაარხუ,** სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (კალდახვარის სოფსაბჭო), მდ. მიუსერის სათავეში. ზ. დ. 350 *მ*, შავი ზღვიდან 7 *კმ*, გუდაუთიდან 33 *კმ*, კალდახვარის კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). საშ სკოლა სოფ. კალდახვარში (2 *კმ*).

**ამფეთქი,** მექანიზმი, რ-იც საწყისი აფეთქების იმპულსს გადასცემს საარტ. ჭურვის, ნაღმის, ტორპედოსა და სხვ. სასკდომ მუხტს, მათი მოძრაობის დასაწყისიდან გარკვეული დროის შემდეგ (დისტანციური ა.) მიზანში მოხვედრისას (კონტაქტური ა.) ან მიზნის მახლობლად გავლისას (არაკონტაქტური ა.). ა-ში დეტონაციას აღძრავენ მექან. ხერხით, ელექტრული იმპულსით ან ქიმ. რეაგენტით. ა-ის მთავარი ნაწილებია: აფეთქების იმპულსის გადასაცემი მექანიზმი; დამცავი მოწყობილობა, რ-იც გამორიცხავს საბრძოლო მასალის უდროო აფეთქებას; აფეთქების დაყოვნების სისტემა (საათის მექანიზმიანი) და სხვ. საზენიტო ა. აღჭურვილია თვითლიკვიდატორებით. დისტანციური ა. არის პიროტექ., მექან., ელექტრონული და სხვ. რეაქტიული ჭურვის უკონტაქტო ა. მოქმედებს რადიოლოკატორებისა და ფოტოელემენტების მეშვეობით, საზღვ. ნაღმებსა და ტორპედოებში — ხომალდის მაგნ., სითბური ან აკუსტიკური ველების გავლენით. იმის მიხედვით, თუ ჭურვის კორპუსის რა ნაწილშია მოთავსებული კონტაქტური ა., იგი შეიძლება იყოს სათავო, ფსკერისა ან გვერდული; აფეთქების დაყოვნების დროის მიხედვით კი — მეყსეული ან დაყოვნებული მოქმედებისა.

**ამფი...** (ბერძნ. amphi... — ორმხრივ, ირგვლივ), ბერძნ. წარმომავლობის თავსართი; შეესაბამება ქართ. „ორმხრივ", „აქეთ და იქით" (ამფორა, ამფიბია, ამფიმიქსისი) ან „ირგვლივ" (ამფითეატრი).

**ამფიატლანტიკური გავრცელება** ორგანიზმებისა, სახეობის (ან ურთიერთმახლობელ სახეობათა ჯგუფის) წყვეტილი გავრცელება ატლანტის ოკ. ჩრდ. ნაწილში. უფრო ხშირად ეს ტერმინი ზღვის ფაუნის მიმართ იხმარება. ჩვეულებრივ, ცხოველები გვხვდება ევროპის და ჩრდ. ამერ. აღმ. სანაპიროებთან, შუა ოკეანეში კი არა. ხმელეთის ფაუნიდან ა. გ. ახასიათებს ევროპასა და ჩრდ. ამერ. აღმ. ნაწილში მცხოვრებ ფორმებს. ზოგჯერ მათი არეალი მოიცავს აგრეთვე დას. ციმბირს, ჩრდ. ამერ. შუა და დას. ნაწილს. ზოგი სახეობის ა. გ-ის მიზეზია ადამიანის მიერ მათი გადაყვანა ევროპიდან ჩრდ. ამერიკაში. ზოგჯერ ა. გ-ის ცნებას ხმარობენ აფრიკისა და სამხრ. ამერ. ბინადარი ზოგი ცხოველის მიმართაც.

**„ამფიბია",** საბრძოლო ან სატრანსპორტო მანქანა, რ-საც ხმელეთზე სიარული და წყალში ცურვა შეუძლია (ტანკი, ტრანსპორტიორი, ავტომობილი, თვითმფრინავი, აერომარხილი). ტანკსა და ტრანსპორტიორ-„ა-ს" აქვს საჭირო წყალწყვის ჰერმეტული კორპუსი, წევის ხრახნები, მუხლუხა ჯაჭვები (მუხლუხა მანქანებში) და წყალსატყორცნები. „ა-ის" პროექტების დამუშავება დაიწყო I მსოფლიო ომის დროს. მისი პირველი ნიმუშები დაამზადეს საფრანგეთსა და ამერიკაში (1921—22). წითელი არმია „ა-ით" (მცურავი ტანკი ტ-37) 1932 შეიარაღდა. „ა." აშშ-მა გამოიყენა II მსოფლიო ომში ზოგიერთი სადესანტო ოპერაციის ჩატარებისას. ომის შემდეგ ფართოდ გავრცელდა სხვადასხვა ქვეყნის არმიებში. ამჟამად ამ მანქანებს „ა-ის" ნაცვლად უწოდებენ მცურავ ტანკს, ჯავშანტრანსპორტიორს და სხვ. ავტომობილ-„ა-ს" უშვებენ დიდი გამავლობის ავტომობილის შასის ბაზაზე (შასის ყველა ღერძი წამყვანია); არის ორ-, სამ- და ოთხღერძიანი „ა." იყენებენ ხალხის გადასაყვანად და ტვირთის გადასაზიდად ხმელეთსა და წყალზე. მისი სიჩქარე წყალში 15—20 *კმ/სთ*. თვითმფრინავი-„ა" — *ჰიდროთ-*

ამურის ოლქი



*ვითმფრინავი*, მფრინავი ნავი; შეუძლია აფრენა-დაჯდომა წყალსა და ხმელეთზე. აერომარხილი - „ა." — *აერომარხილი*, აქვს ნავისებრი ძარა თოვლზე, წყალსა და ყინულზე გადასაადგილებლად.

**ამფიბიები,** წყალხმელეთა ცხოველები (Amphibia) (*ამფი*... და ბერძნ. bios — სიცოცხლე), ხერხემლიანი ცხოველების კლასი, რ-საც გამომუშავებული აქვს როგორც წყალში, ისე ხმელეთზე არსებობის უნარი. ა. წყლიდან წყალხმელეთა ცხოვრების ნირზე გადასული პირველი ხერხემლიანები არიან. თევზების მსგავსად ისინიც ქვირითს ყრიან (ზოგი ცოცხალ მშობია), რადგან მათ კვერცხებსა და ჩანასახს არა აქვთ ხმელეთზე განვითარების სამარჯვები (*უამნიონოები*). უმეტეს შემთხვევაში განვითარება *მეტამორფოზით* მიმდინარეობს. ა-ის სხეულის ორგანიზაცია არ არის ისეთი სრულყოფილი, როგორც ხმელეთის ხერხემლიანებისა. მათი სხეულის ტემპ-რა ცვალებადია, ნივთიერებათა ცვლის ინტენსივობა — დაბალი და სხვ.

თანამედროვე ა-ს ეკუთვნის 2850-მდე სახეობა, რ-ებიც ერთიანდება 3 რიგში: *უფეხო ამფიბიები, კუდიანი ამფიბიები* და *უკუდო ამფიბიები*. ა-ის კანი შიშველი, რბილი და ნოტიოა, შეიცავს ნაირგვარი სეკრეტის გამომყოფ ჯირკვლებს. ზოგ ამფიბიას შხამის გამომყოფი ჯირკვლები აქვს. (სამხრ. ამერ. ზოგიერთი გომბეშო). ა-ს ორი კეფის როკი აქვთ. მალათა რაოდენობა 9-იდან (უკუდო ა-ის უმრავლესობა) 275-მდე (უფეხო ა.) მერყეობს. უკუდო ა-ის უმრავლესობის ნეკნები მთლიანად რედუცირებულია. წინა ტვინი, რ-ის ნახევარსფეროები მთლიანად გაყოფილია, კარგადაა განვითარებული, ხოლო ნათხემი — სუსტად. თავის ტვინიდან გამოდის 10 წყვილი ნერვი. ა-ის ლარვებს გვერდითი ხაზის ორგანოები (იხ. *გვერდითი ხაზი*) აქვთ; ნიადაგში მცხოვრებ უფეხო ა-სა და მღვიმეებში ბინადარ კუდიან ა-ს სუსტად აქვთ განვითარებული თვალები.

ყველა ზრდასრული ამფიბია ცხოველებით იკვებება. გომბეშოებსა და პიპებს კბილები არა აქვთ. სარჩოს დაჭერაში მათ ხელს უწყობს საკმაოდ გრძელი და მოძრავი ენა, რ-იც წებოვან ლორწოს გამოყოფს. საჭმლის მომნელებელი მილი მოკლეა. ზრდასრული ა. ძირითადად ფილტვებით სუნთქავენ, ხოლო ლარვები — ლაყუჩებით. სუნთქვის პროცესში მნიშვნელოვან როლს ასრულებს კანი. ზოგი ამფიბია (მაგ., *უფილტვო სალამანდრისებრნი*) მხოლოდ კახით სუნთქავს; წყალში ბინადარი კუდიანი ა. კი მთელი სიცოცხლე — ლაყუჩებით.

ლარვების სისხლის მიმოქცევა თევზებისას ჰგავს. ზრდასრული ა-ის გული სამსაკნიანია: შედგება 2 წინა გულისა და 1 პარკუჭისაგან. მარცხენა წინა გულში არტერიული სისხლია, მარჯვენაში — ვენური. პარკუჭში ხდება არტერიული და ვენური სისხლის ნაწილობრივი შერევა. ა-ის უმრავლესობა ქვირითს წყალში ყრის, აქვე ხდება მათი განაყოფიერება. უფეხო ა-ს, კუდიანი ა-ის უმრავლესობას და ზოგ უკუდო ამფიბიას ახასიათებს შინაგანი განაყოფიერება. ყრიან 3-იდან 28 ათ-მდე კვერცხს. ცოცხალმშობნი 2-იდან 25-მდე ნაშიერს შობენ. უკუდო ა-ის ლარვა (თავკომბალა) მეტად განსხვავდება ზრდასრული ცხოველისაგან. მეტამორფოზის დამთავრებისათვის გარეგანი ლაყუჩები და კუდი ქრება, ვითარდება წყვილი კიდური, ფილტვები და სხვ. ზოგი კუდიანი ამფიბიის (*ამბისტომა*) ლარვა მეტამორფოზის გარეშე მწიფდება სქესობრივად და მრავლდება (იხ. *ნეოტენია*). ზოგი ამფიბია თავისებურად ზრუნავს შთამომავლობაზე. მაგ., *ბაყაყი-მეანი* თავკომბალების გამოჩეკამდე ქვირითს უკანა კიდურებზე ატარებს, დარვინის რინოდერმა (მამალი) — პირის ღრუში ინახავს, *ჩანთოსანი ვასაკა* და პიპა (დედლები) ზურგით ატარებენ და სხვ. ა. სქესობრივად უმეტესად 3—4 წლის ასაკში მწიფდებიან. ცოცხლობენ რამდენიმე წლიდან 50 წლამდე. ბინადრობენ ტენიანსა და ჩრდილიან ადგილებში.

ა. თითქმის მთელ მსოფლიოში არიან გავრცელებული, მაგრამ ყველაზე მეტად ტროპიკებში გვხვდებიან. მხოლოდ ტროპ. ქვეყნებში ბინადრობენ უფეხო ა., ჩრდ. ნახევარსფეროში — კუდიანი ა., ხოლო უკუდო ა. — თითქმის მთელ მსოფლიოში. ა. არ არიან ოკეანიის ზოგ კუნძულზე, არქტიკულსა და ანტარქტიკულ ქვეყნებში, ალპურ ზონაში, უდაბნოებში, მლაშე წყალსატევებში და სხვ.

საქართველოში ა-იდან გვხვდება ჩვეულებრივი ტრიტონი, მცირეაზიური ტრიტონი, კავკ. სალამანდრა, მწვანე გომბეშო, სირიული მყვარი, კავკ. ჯვრიანა, ჩვეულებრივი ვასაკა, ტბის ბაყაყი, ამიერკავკ. ბაყაყი და სხვ.

ა-ის უმრავლესობას სარგებლობა მოაქვს: ისინი ანადგურებენ სახ. მეურნ. მავნებლებს, ზოგი კი სარეწაო ცხოველის (წავი, წაულა და სხვ.) საკვებია. ბევრ ქვეყანაში (საფრ., იტალია, აშშ და სხვ.) ზოგიერთი სახეობის ა-ს საკვებად იყენებენ. ა. საუკეთესო მასალაა სამეცნ. ცდებისათვის ფიზიოლოგიაში და კარგი ობიექტია ხერხემლიან ცხოველთა ზოოლ. შესასწავლად.

ნამარხი ა. უფრო მრავალრიცხოვანი და ნაირგვარი იყვნენ, ვიდრე თანამედროვენი. ნამარხი ა-ის კლასიფიკაცია ემყარება მათი ხერხემლისა და ქალას აგებულების თავისებურებებს. ყველაზე უძველესი და პრიმიტ. ა-ია იქთიოსტეგები, რ-ებიც *მტევანფარფლიანებს* ემსგავსებოდნენ. ნამარხი ა-ის მთავარი განშტოებაა *ლაბირინთოდონტები*, რ-ებიდანაც, როგორც ჩანს, გამოიყვნენ *ბატრაქოზავრები* და მიკროზავრები. ზოგიერთი ნამარხი ამფიბია გიგანტური ზომისა იყო, მისი ქალას სიგრძე 1 *მ*-ს აღემატებოდა (მასტოდონზავრი). ნამარხი ა-ის უმრავლესობა ცნობილია ჩრდ. ნახევარსფეროდან, ზოგი სამხრ. აფრიკიდან და ინდოეთიდან. სსრკ-ში ნამარხი ა-ის ნაშთები მრავლად გვხვდება რუს. ბაქნის ალმ. ნაწილში.

**ამფიბიური ძალები,** უცხოეთის სამხ.-საზღვ. ძალებში ფლოტის ერთგვაროვან სახეობათა ოპერატ. გაერთიანება, რ-ის დანიშნულებაა საზღვ. ქვეითი ჯარის გადაყვანა და გადასხმა მიუდგომელ სანაპიროზე. ა. ძ. შედგება ამფიბიური ესკადრებისა და ჯგუფებისაგან. მათ შემადგენლობაში შედის სადესანტო შვეულმფრენმზიდები, სადესანტო და დესანტის ცეცხლით მხარდამჭერი ხომალდები, დესანტგადამსხმელი კატარღები, სადესანტო ტრანსპორტი და სხვ.

**ამფიბოლები** (ბერძნ. amphibolos — საეჭვო, ორგვარი), მინერალთა ჯგუფი, რ-იც წარმოდგენილია მაგნიუმის, რკინის, კალციუმის და შედარებით იშვიათად, ალუმინისა და ტუტეების შემცველი ბაფთისებრი აგებულების სილიკატებით; მდიდარია აქროლადი ნივთიერებით F, იშვიათად — Cl.

ა-ის ზოგადი ქიმ. ფორმულაა $X_{2-3}Y_5Z_8O_{22}(OH)_2$, სადაც X წარმოდგენილია Na, K და Ca, Y—Al, $Fe^{3+}$, $Fe^{2+}$ Mg, Mn, Ti, Cr, Li, Zn (პირველი ოთხი ელემენტი მთავარია), Z—Si ან Al. სილიციუმის ალუმინით ჩანაცვლების შემთხვევაში ჭარბი უარყოფითი მუხტის ნეიტრალიზაცია ხდება კრისტ. მესერში ტუტეების ან ოქსონიუმის — $H_3O^+$ იონების შესვლით.

ა-ის კრისტალურ-ქიმიური სტრუქტურის საფუძველს ქმნის კომპლ. ანიონი $[Si_4O_{11}]^{6-}$ და $[OH]^{1-}$ ზოგჯერ $F^{1-}$, $Cl^{1-}$ და დამატებითი $O^{2-}$. ბაფთისებრი სტრუქტურის გამო, კრისტალებს პრიზმული იერი და პრიზმის გასწვრივ სრული ტკეჩვადობა აქვს. კრისტალებში განარჩევენ რომბული და მონოკლინური სინგონიის ა-ს. მთავარი ა-ია: რომბული—ანთოფილიტი, მონოკლინური—*ტრემოლიტი, აქტინოლითი, რქატყუარა,* არფვედსონიტი, გლაუკოფანი და სხვ. რკინის შემცველობის მიხედვით ა. სხვადასხვა ფერისაა: უფერო, მწვანე, უმეტესად შავი. სიმაგრე მინერ. სკალის მიხედვით 5—6, სიმკვრივე — 2800—3460 *კგ/მ*³.

ა. დედამიწის ქერქის 2—3%-ს შეადგენენ, შედიან მრავალი მაგმური და მეტამორფული ქანის შემადგენლობაში (რქატყუარიანი გაბრო, დიორიტი, სიენიტი და სხვ.). ზოგჯერ ქანი ერთადერთი მინერალით—ამფიბოლითაა აგებული (ჰორნბლენდიტი, ამფიბოლიტი, ამფიბოლიანი ფიქლები). ა-ის დაშლითა და გამოფიტვის შედეგად ჩნდება ქლორიტი, ეპიდოტი, კარბონატები, რკინის ჰიდროჟანგები, ოპალი, ქალცედონი, კვარცი და სხვ. ა-ის სელისებრ-ბოჭკოვან სახესხვაობას — ამფიბოლ-აზბესტს იყენებენ ტექნიკაში.

**ამფიბოლია** (ბერძნ. amphibolia — ორაზროვნება, საეჭვოობა). გრამატ. კონს-




საარტილერიო ჭურვის სათავო ამფეთქი კტმ—1: 1. კორპუსი; 2. საყენებელი ხუფი; 3- მეყსეული მოქმედების საწერტლიანი სარტყამი; 4. ინერციული სარტყამი; 5. მაალებელი კაფსული; 6. მცველი თათები; 7. განმლუნავი; 8. კონტრმცველი; 9. შემზღუდი რგოლი; 10 და 11. შესამართი ზამბარები; 12. კაფსულ-დეტონატორი; 13. დეტონატორი.




საავიაციო ბომბის სათავო ამფეთქი ატმ—1: 1. საწერტლიანი სარტყამი; 2. ჭილიბი; 3. კაფსული; 4. მცველი გარესახრახნები; 5. საქარე.



ამომწყდარი ამფიბიები: 1. Eogyrinus; 2. Eryops; 3. Gerrothorax; 4. Seymouria; 5. Metoposaurus; 6. Ophiderpeton; 7. Diplocaulus; 8. Cardiocephalus.

კუდიანი ამფიბიის—ტრიტონის განვითარება: 1. კვერცხები; 2. ლარვა გამოჩეკისას; 3. პირის ხვრელის წარმოქმნისა და გარეგანი ლაყუჩების დატოტვის საწყისი სტადია; 4. გარეგანი ლაყუჩების სრული განვითარებისა და წინა კიდურების დასახსვრის სტადია; 5. წინა და უკანა კიდურების დასახსვრის სტადია; 6. ლაყუჩებისა და ფარფლების ნაკეცთა რედუქციის დაწყება; 7. ხმელეთზე გამოსვლის სტადია. მარჯვნივ—უკუდო ამფიბიების—ბაყაყის განვითარება: 1. კვერცხები; 2. თავკომბალა გამოჩეკისას; 3. ფარფლის ნაკეცებისა და გარეგანი ლაყუჩების განვითარება. 4. გარეგანი ლაყუჩების მაქსიმალური განვითარების სტადია; 5. გარეგანი ლაყუჩების გაქრობის სტადია; 6. უკანა კიდურების წარმოქმნის სტადია; 7. უკანა კიდურების დასახსვრისა და ამოძრავების სტადია (სხეულის საფარველებში გამოსჭვივის წინა კიდურები); 8. წინა კიდურების გამოზრდის, პირის აპარატის მეტამორფოზისა და კუდის რეზორბციის დაწყების სტადია; 9. ხმელეთზე გამოსვლის სტადია.

ტრუქციის ორაზროვნების (და არა ცალკეული სიტყვების ორაზროვნების) გამო დასაბუთებაში დაშვებული შეცდომა. ი. კანტი აღნიშნავს რეფლექსიურ ცნებათა ა-ს, რ-საც ადგილი აქვს განსჯის ემპირიულ და ტრანსცენდენტალურ გამოყენებათა ერთმანეთში აღრევის დროს.

**ამფიბორეალური გავრცელება** ო რ გ ა ნ ი ზ მ ე ბ ი ს ა, ცხოველთა ზოგი სახეობის, უფრო იშვიათად ურთიერთმახლობელი გვარების წყვეტილი გავრცელება ზომიერ სარტყელში (ბორეალური ოლქი) და ატლანტისა და წყნარი ოკ. არქტიკული ოლქის განაპირას. ეს ცხოველები არ გვხვდება არც აზიისა და ამერ. ჩრდ. სანაპირო ზღვებში, არც ტროპიკულსა და თბილ ზღვებში (ჩვეულებრივი სელაპი, რუხი დელფინი, ალკა, გიგანტური ზვიგენი, ოკეანის ქაშაყი, ბორეალური ღორტავა და სხვ.). ა. გ-ის მიზეზია პლიოცენში ცხოველების განსახლება ატლანტის ოკეანის ჩრდ. ნაწილიდან პოლარული ზღვების გავლით წყნარ ოკეანეში და პირიქით, რაც გამოწვეული იყო პოლარული ზღვების შედარებით მაღალი ტემპ-რით. ანთროპოგენურ პერიოდში, როცა პოლარულ ზღვებში ტემპ-რა მკვეთრად დაეცა და ზოგი სახეობა ამოწყდა, ატლანტის, წყნარი ოკეანისა და ბერინგის ზღვის უფრო სამხრ. განედებზე ტემპ-რა ასე მკვეთრად არ შეცვლილა და ცხოველები გადარჩნენ.

**ამფიბრაქი** (*ამფი*···და ბერძნ. brachys—მოკლე), სამმარცვლიანი სალექსო ტერფი, რ-ის თავსა და ბოლოში მოკლე ან უმახვილო მარცვლებია, შუაში კი გრძელი ან მახვილიანი მარცვალი (∪—∪). ანტ. ლექსთწყობაში ა. გრძელი და მოკლე მარცვლებით იყო წარმოდგენილი. გრძელი მარცვალი ორი მოკლე მარცვლის მაგივრობას ეწეოდა. სილაბურ-ტონურ, კერძოდ, რუს. ლექსთწყობაში გრძელი და მოკლე მარცვალი მახვილიანმა და უმახვილო მარცვალმა შეცვალა. ქართ. ლექსთწყობა ა-ს არ იცნობს.



ამფიდიპლოიდები. ხორბალ-ჭვავის ამფიდიპლოიდის ტრიტიკალეს (2) და ხორბლისა (1) და ჭვავის (3) საწყისი სახეობების თავთავები.

**ამფიდიპლოიდები** (*ამფი*..., ბერძნ. diploos—ორმაგი და eidos — სახეობა), ა ლ ო ტ ე ტ რ ა პ ლ ო ი დ ე ბ ი, შთამომავლობის მომცემი ჰიბრიდული ორგანიზმები. რ-თა უჯრედებში ორი სხვადასხვა სახეობის ორგანიზმის ქრომოსომთა სრული დიპლოიდური კომპლექტია წარმოდგენილი. ალოპოლიპლოიდიის კერძო შემთხვევაა. ა. მნიშვნელოვან როლს ასრულებენ სახეობათა წარმოქმნის პროცესში, მათი მეოხებით ხდება ძველ სახეობათა რესინთეზი (მაგ., ტყემლისა და ღოღნოშოს შეჯვარების შედეგად მიღებულია კულტ. ქლიავი); გარდა ამისა, მიიღება მცენარეთა ახ. ფორმები და ახ. სახეობებიც კი (მაგ., ჭვავისა და ხორბლის ამფიდიპლოიდი ტრიტიკალე და სხვ.). ცხოველებს შორის ა. ცნობილია აბრეშუმხვევიებში. იხ. აგრეთვე *პოლიპლოიდია*.


ამფითეატრი. კოლისეუმი (ფლავიუსების ამფითეატრი). რომი. 75—80 წწ.

**ამფითეატრი** (ბერძნ. Amphitheatron), 1. ძვ. რომაული მონუმენტური ნაგებობა საჯარო სანახაობათათვის (გლადიატორთა ბრძოლა, მხეცებთან შებმა, მასობრივი თეატრ. სანახაობანი). ა. გრანდიოზული, გეგმით ელიფსური მოყვანილობის ნაგებობა იყო. შუაში გამართულ არენას გარს ერტყმოდა საფეხურებად განლაგებული მაყურებელთა დასაჯდომი ადგილები. კონსტრუქციულად ა. წარმოადგენდა კამარების, თაღებისა და სვეტების რთულ სისტემას, რ-თა შორის განლაგებული იყო გალერეები, ფოიეები და კიბეები. არენის ქვეშ მოთავსებული იყო მხეცების გალიები და სასცენო მოწყობილობა. ჩვენამდე მოაღწია რომის (კოლიზეუმი), არლის, ვერონის და ძვ. რომის იმპერიის სხვა ქალაქების ა-ებმა. 2. თანამედროვე თეატრში ა-ს უწოდებენ მაყურებელთა დარბაზში თანდათან ამაღლებულ რიგებს, რ-ებიც პარტერს მოსდევს.

**ამფიკარპია** (*ამფი*... და ბერძნ. karpos — ნაყოფი), ერთსა და იმავე მცენარეზე ორგვარი — მიწისზედა (ა ე რ ო კ ა რ პ ი ა) და მიწისქვეშა (გ ე ო კ ა რ პ ი ა) ნაყოფების განვითარება. მიწისქვეშა ნაყოფი ნასკვიდან ვითარდება და განაყოფიერების შემდეგ მიწაში ეფლობა. ა. ახასიათებს მჟაველას და ზოგ სხვა მცენარეს.

**ამფიმაკრი** (ბერძნ. amphimakros<*ამფი*... და makros—გრძელი), ან კ რ ე ტ ი კ ი (ბერძნ. kretikos—კრეტული, კრეტული ტერფი), სამმარცვლიანი სალექსო ტერფი ანტიკურ ლექსთწყობაში. თავსა და ბოლოში გრძელი მარცვლებია, შუაში — მოკლე (—∪—). გრძელი მარცვალი ორი მოკლე მარცვლის მაგივრობას ეწევა. ქართ. ლექსთწყობა ა-ს არ იცნობს.

**ამფიმიქსისი** (*ამფი*... და ბერძნ. mixis — შერევა), ჩვეულებრივი ტიპის სქესობრივი პროცესი, რ-ის დროსაც ხდება სხვადასხვა ინდივიდის მამრობითი და მდედრობითი სასქესო უჯრედების (გამეტების) *კოპულაცია* (შერწყმა). ტერმინი ა. XIX ს. 80-იან წლებში შემოიღო გერმ. მეცნიერმა ა. *ვაისმანმა* (ამ ტერმინით იგი აღნიშნავდა დედისა და მამის მემკვიდრული ნიშნების შერევას სქესობრივი გამრავლების დროს). ა. ახასიათებს მცენარეთა და ცხოველთა უმრავლესობას. შდრ. *აპომიქსისი, ფსევდომიქსისი*.

**ამფიოქსუსი** (Branchiostoma lanceolatum), ცხოველი *უქალოების* ქვეტიპისა. ნახევრად გამჭვირვალე, 5—8 *სმ*-მდე სიგრძის სხეული აქვს. თავის ნაწილი სხეულისაგან არ არის გამოყოფილი. მუცლის მხარეზე ორი მეტაპლევრული ნაოჭი აქვს, საღერძე ჩონჩხად — *ქორდა*. ცენტრ. ნერვული სისტემა პრიმიტ. აგებულებისაა. ნერვული მილის წინა ნაწილში სინათლის შემგრძნობი უჯრედები — ჰესეს თვალუკებია განლაგებული. პირის ხვრელი ძაფისებრი მორჩებით შემოვლებულ ძაბრის ფსკერზე აქვს. წაგრძელებული ნაწლავი დიფერენცირებული არ არის. სისხლის მიმოქცევის სისტემა წარმოდგენილია არტერიებითა და ვენებით. გული არა აქვს. სისხლი უფერულია. გამომყოფი ორგანოები *ნეფრიდიებია*. ა. განსხვავებულსქესიანია. სასქესო ჯირკვლები — გონადები 26 წყვილამდე აქვს. ვითარდება *მეტამორფოზით*. იკვებება მიკროსკოპული ორგანიზმებით. გვხვდება ზომიერი და თბილი სარტყლების ზღვებში, სსრკ-ში კი შავ ზღვაში (სევასტოპოლსა და ნოვოროსიისკთან). ა-ის ემბრიონული განვითარება ადასტურებს ნათესაურ კავშირს, ერთი მხრით, გარსიანებთან, მეორე მხრით, ხერხემლიანებთან.


ამფიოქსუსი (Branchiostoma lanceolatum).

**ამფიპაციფიკური გავრცელება** ო რ გ ა ნ ი ზ მ ე ბ ი ს ა, წყლის ცხოველების წყვეტილი გავრცელება წყნარი ოკ. ჩრდ. ნაწილში. ა. გ-ისას ორგანიზმები გვხვდება აზიისა და ამერ. სანაპირო წყლებში, გარდა მათი ჩრდ. სანაპიროებისა, ოკეანის ღია ნაწილში კი — არა. ასეთი გავრცელებისაა წყნარი ოკ. ზუთხი, იაპ. სკუმბრია, შავკუდა კიბო, ზოგიერთი ღრუბელი, კანეკლიანი და სხვ.; ა. გ-ის მიზეზია ცხოველების განსახლება შედარებით თბილ გეოლ. პერიოდებში (პლიოცენი, დრო გამყინვარებათა შორის) აღმ-იდან დას-კენ და პირიქით, და შემდეგ, ოხოტისა და ბერინგის ზღვების ტემპ-რის დაცემით გამოწვეული *არეალის* გაწყვეტა.

**ამფიპოლისი** (Amphipoli), ანტიკური ქალაქი თრაკიაში, (ახლანდ. ბულგარეთი). მდ. სტრიმონის (ახლანდ. სტრუმა) შესართავთან. მდებარეობდა მნიშვნელოვან გზაჯვარედინზე. დააარსა ათენმა ძვ. წ. 436. პელოპონესის ომის დროს სპარტელებმა ჩაიგდეს ხელში (ძვ. წ. 424). ძვ. წ. 422 მოხდა ა-ის ბ რ ძ ო ლ ა. ათენელებს სარდლობდა *კლეონი*, სპარტელებს *ბრასიდა*. საომარი ძალები თითქმის თანაბარი ჰყავდათ (თითოეულს დაახლ. 2 ათ. ქვეითი და 400 ცხენოსანი). კლეონი დამხმარე ძალას ელოდა. ბრასიდა 150 რჩეული მეომრით ქალაქიდან გამოიჭრა და მოულოდნელად დაესხა მტრის ცენტრსა და მარცხ. ფრთას. იმავდროულად მეორე მხრიდან სპარტელთა ძირითადმა ძალებმაც შემოუტიეს. ბრასიდა და კლეონი ბრძოლაში დაიღუპნენ. ათენელები დამარცხდნენ. ა. სპარტელებს დარჩათ. ძვ. წ. 357 ა. მაკედონელებმა დაიპყრეს. ძვ. წ. 148-იდან კი რომის იმპერიის შემადგენლობაში იყო. შემორჩენილია ა-ის ნანგრევები. *ლ. სანიკიძე*.

**ამფიპროსტილი** (ბერძნ. Amphiprostylos<*ამფი*..., pro—წინა და stylos — სვეტი), ტაძრის ტიპი ძვ. საბერძნეთში; გეგმით სწორკუთხოვანი შენობა, რ-ის


ამფიპროსტილი. ნიკე აპტეროსის ტაძარი. ათენი. ძვ. წ. 449—420.

ვიწრო ფასადებს სვეტებიანი *პორტიკები* ამშვენებს. ცნობილია ხუროთმოძღვარ *კალიკრატეს* პროექტით აგებული ა. — ნიკე აპტეროსის („უფრთო ნიკეს") ტაძარი ათენის აკროპოლისზე.

**ამფისბენისებრნი** (Amphisbaenidae< *ამფი* . და ბერძნ. bainō — მივდივარ), ხვლიკისნაირთა რიგის ოჯახი. აერთიანებს 17 გვარსა და 120-მდე სახეობას. გავრცელებულია უმთავრესად ტროპ. ამერიკასა და აფრიკაში, აგრეთვე სამხრ. ევროპასა და წინა აზიაში. ა. მიწაში ბინადრობენ, იკვებებიან უხერხემლო ცხოველებით. აქვთ ჭიისებრი, უკიდურებო (ზოგ სახეობას წინა კიდურები აქვს) სხეული, მხოლოდ მარცხ. ფილტვი და განუვითარებელი თვალები. სოროში ყოფნისას შეუძლიათ მოძრაობა კუდის მხრიდანაც (აქედან წარმოდგება სახელწოდება).

**ამფისტილია** (*ამფი*...და stylos—სვეტი, საყრდენი), პირველადი ზედა ყბის (სასაკვადრატული ხრტილის) ორმაგი, ნაკლებმოძრავი შეერთება სატვინე ქალასთან. აღინიშნება უძველეს ზვიგენებში, ძვლიან განოიდებსა და მტევან-ფარფლიანებში. ა. ხორციელდება როგორც თვით ყბის (3) ერთი ან ორი მორჩით (1, 2), ისე ენისქვეშა რკალის ზემო ნაწილით, ე. წ. საკიდრით (4) იხ. *ავტოსტილია, პროტოსტილია, ჰიოსტილია.*

**ამფიტეატროვი** ალექსანდრე ვალენტინის ძე [14 (26). XII. 1862, ქ. კალუგა, — 26. II. 1938, ლევანტო, იტალია], რუსი მწერალი. 1887, 1889—91 ცხოვრობდა თბილისში. აქტიურად თანამშრომლობდა ნ. ნიკოლაძის გაზ. „ნოვოე ობოზრენიე-. ში" (ფსევდონიმით: სიურპრიზი, ა. ამფი და სხვ.). მეფის ოჯახზე გამოქვეყნებული სატირული ფელეტონის გამო („ბატონი ობმანოვები") 1902 გადაასახლეს მინუსინსკში. რომანებში „ოთხმოციანელები" (ნაწ. 1—2, 1907—08), „ოთხმოცდაათიანელები" (1910), მრავალრიცხოვან ფელეტონებსა თუ პიესებში ზედაპირულად ასახა რუს. საზ-ბის სხვადასხვა ფენის ცხოვრება. ა. მტრულად შეხვდა საბჭ. ხელისუფლების დამყარებას და 1920 ემიგრაციაში წავიდა.

**ამფიუმისებრნი** (Amphiumidae), *კუდიანი ამფიბიების* ოჯახი. შეიცავს ერთ გვარს, ერთ სახეობას — ამფიუმას (Amphiuma means). გავრცელებულია ჩრდ. ამერ. სამხრ.-აღმ. ნაწილში. ა-თა სხეულის სიგრძე 100 *სმ*-ს აღწევს. მოკლე და განუვითარებელ კიდურებს ისინი ვერ იყენებენ. სუსტად განვითარებული უქუთუთოო თვალები ნაზი კანით აქვთ დაფარული. დედალი კვერცხს ნოტიო ნიადაგში ყრის, გარს ეხვევა და ასე რჩება ლარვების გამოჩეკამდე. ზრდასრულ ა-თ ფილტვებთან ერთად აქვთ შინაგანი ლაყუჩები და ლაყუჩის გარეგანი ხვრელები.

**ამფიფიტები** (*ამფი*...და ბერძნ. phyton— მცენარე), მცენარეები, რ-ებიც ერთნაირად არიან შეგუებულნი როგორც წყლის, ისე ხმელეთის პირობებს; სახლობენ მდინარის პირას ან ზღვის მიმოქცევის ზონაში და აქვთ როგორც წყლის, ისე ხმელეთის მცენარეთა ნიშნები — საყრდენი და სასუნთქი ფესვები, შედარებით სუსტად განვითარებული გამტარი სისტემა (*მანგროს ტყის* მცენარეები); ქვედა ნაწილით წყალში ჩაყურსული მცენარეები (ჰელოფიტები), როგორიც ჩვენში ისარაა, წყლის ფოთლებსაც ივითარებენ და საჰაერო ფოთლებსაც, ხმელეთზე გავრცელებისას კი — მხოლოდ საჰაერო ფოთლებს. *ა. ხარაძე.*

**ამფიქტიონია** (ბერძნ. Amphiktionia< amphiktiones — შემოგარენის მცხოვრებნი), ძვ. საბერძნეთში ტომთა და ქალაქსახელმწიფოთა (პოლისების) რელიგ.-პოლიტ. კავშირი საერთო სამლოცველოების დასაცავად; ა-ის წევრები ღვთისმსახურებას ერთად ასრულებდნენ, ერთმანეთს შორის წარმოქმნილ კონფლიქტებს მშვიდობიანი გზით აგვარებდნენ, იცავდნენ ომის წარმოების საერთო-სავალდებულო წესებს. ა-ის წევრთა ომები „საღვთო ომების" სახელით არის ცნობილი. აღსანიშნავია დელფე-პილეს ან დელფე-თერმოპილეს ა., დელოსის ა. აპოლონის ტაძართან; კალაბრიის ა., ონქესტოსის ა. ბეოტიაში პოსეიდონის ტაძართან. ყველაზე მეტი ცნობა შემონახულია დელფე-პილეს ა-ზე, რ-იც დიდი პოლიტ. გავლენით სარგებლობდა მთელ ბერძნ. სამყაროში. რომის მიერ საბერძნეთის დაპყრობის შემდეგ (ძვ. წ. 146) ა-მ მნიშვნელობა დაკარგა.

**ამფორა** (ლათ. amphora>ბერძნ. amphoreus), ანტიკური ხანის თიხის, იშვიათად ლითონის, ვიწროყელიანი ორყურა ჭურჭელი. იხმარებოდა ღვინის, ზეთის, მარცვლეულის და სხვ. შესანახად და გადასატანად. არსებობდა სანადიმო ამფორებიც, რ-ებიც არქაულ და კლასიკურ ხანაში, ჩვეულებრივ, მოხატული იყო. ცნობილია ანდოკიდეს, *ექსეკიას,* ამასისისა და სხვათა მოხატული ა-ები. პანათენურ თამაშებში გამარჯვებულებს აჯილდოებდნენ ზეთით სავსე ე. წ. პანათენური ამფორებით.

სოხუმში, ვანში, ქობულეთში, დაბლაგომში, ბიჭვინთასა და სხვ. აღმოჩენილია ანტ. სამყაროს სხვადასხვა ცენტრებში (სინოპი, როდოსი, ქიოსი, თასოსი და სხვ.) ძვ. წ. VI და შემდგომ სს-ში დამზადებული ა-ები. საქართველოში მზადდებოდა ე. წ. კოლხური ა-ები, რ-ებიც აღმოჩენილია საქართვ. ფარგლებს გარეთაც (ყირიმი). ცნობილია ქ. დიოსკურიის დამღიანი ა. *ი. გაგოშიძე.*

**ამფოტეროზა** (ბერძნ. amphoteros — ერთიც და მეორეც), ზოგიერთი ნივთიერების უნარი პირობების მიხედვით გამოამჟღავნოს ან მჟავა, ან ფუძე თვისებები. ამფოტერულ ნაერთებს ზოგჯერ ა მ ფ ო ლ ი ტ ე ბ ს უწოდებენ. ამფოლიტებია ალუმინის, თუთიის, ქრომისა და ზოგიერთი სხვა ელემენტის ჰიდროჟანგი. ამგვარი ნაერთები მჟავათა თანამყოფობისას ფუძისათვის დამახასიათებელ თვისებებს ამჟღავნებს, ხოლო უფრო ძლიერი ფუძეების თანამყოფობისას კი — მჟავას:



$$Al(OH)_3+3HCl \leftrightarrows AlCl_3+3H_2O;$$



$$Al(OH)_3+NaOH \leftrightarrows NaAlO_2+2H_2O.$$

ტიპური ამფოტერული ნაერთია წყალი: $H_2O \leftrightarrows H^+ + OH^-$. ჰიდროჟანგის ა-ის ხარისხი დამოკიდებულია დ. ი. მენდელეევის ელემენტთა პერიოდულ სისტემაში ელემენტის ადგილზე. ორგ. ამფოლიტების მაგალითია *ამინომჟავები,* რ-თა მოლეკულა $NH_2$ და COOH ჯგუფებს შეიცავს.

**ამქართა აჯანყება თბილისში 1865,** თბილისის ამქრების, წვრილი ხელოსნებისა და ვაჭრების გამოსვლა ახალი, დამატებითი გადასახადების წინააღმდეგ. მღელვარების საბაბი გახდა ქალაქის თავის განკარგულება გადასახადების აკრეფის შესახებ; ამქრებმა ჯერ მშვიდობიანი მოლაპარაკება სცადეს — მეფისნაცვალს განცხადება წარუდგინეს და გადასახადებისაგან განთავისუფლება სთხოვეს, მაგრამ ამით ვერაფერს გახდნენ. მაშინ 27 ივნისს დილიდან დაიხურა ყველა დუქანი, ათი ათასამდე კაცმა — ხელოსნებმა, მეეტლეებმა, თულუხჩებმა, მეფორნეებმა, შავმა მუშებმა, მემწვანილეებმა და, საერთოდ, ქალაქის ღარიბმა მოსახლეობამ თავი მოიყარა ერევნის (ახლანდ. ლენინის) მოედანზე და იერიში მიიტანა საპოლიციო სამმართველოზე. მეფისნაცვლის მოვალეობის აღმასრულებელმა გ. ორბელიანმა და სამხ. გუბერნატორმა ნ. ჭავჭავაძემ სცადეს ხალხის დაშოშმინება, მაგრამ უშედეგოდ. ხალხმა აიკლო ქალაქის თავის ბინა, მოკლა გადასახადების ამკრები. აჯანყებულთა წინააღმდეგ მთავრობამ ჯარი გამოიყვანა და მღელვარება ჩაახშო. რამდენიმე კაცი მოკლეს და დაჭრეს.

უსტაბაშების (ამქართა წინამძღოლების) ღალატმა მთავრობას გაუადვილა აჯანყების ლიკვიდაცია. 80 კაცი სასამართლოს გადასცეს, მათგან 10-ს ციმბირში გადასახლება მიუსაჯეს, 32-ს — სხვადასხვა ვადით პატიმრობა. ამქართა აჯანყება ამქრული წარმოების უკანასკნელი შებრძოლება იყო მსხვილ კაპიტალთან.

*ლიტ.*: თბილისის ისტორია, შ. მესხიას რედ., თბ., 1958, გვ. 415—416.

*ა. კიკვიძე.*

**ამქარი** (სპარს. ჰამქარ — თანამოსაქმე), ერთი ან მონათესავე ხელობის ოსტატთა გაერთიანება შუა საუკ. ქალაქებში. ამიერკავკასიაში ა-ის შესატყვისი ტერმინი XVII—XVIII სს-ში იყო ასნაფი, ესნაფი. უფრო ადრე ხელოსანთა გაერთიანებას საქართველოში თ ა ბ უ ნ ი ეწოდებოდა. სიტყვა ა. საქართველოში საყოველთაოდ გავრცელდა მხოლოდ XIX ს-ში. არსებობდა წესდება, სადაც აღნუსხული იყო ა-ის ფუნქციები, წევრთა უფლება-ვალდებულებანი, წარმოების პირობები, ხშირად წარმოების საშუალებებიც, სახელოსნოს, როგორც საწარმოს, ორგანიზაცია და სხვ. ა-ს ჰყავდა უხუცესი (უსტაბაში), ჰქონდა სალარო, ალამი და სხვ. (იხ. აგრეთვე *ამქრული წყობილება*).

**ამქრული წყობილება,** ერთი და იმავე ან მონათესავე პროფესიის ხელოსანთა გაერთიანების სისტემა ფეოდ. ეპოქაში. ფეოდ. ქალაქებში სამრეწვ. წარმოების ძირითადი ფორმა *ხელოსნობა* იყო, რ-ის განვითარებამ შუა საუკ. საზ-ბაში ა. წ-ის ხასიათი მიიღო.

ხელოსანთა კავშირების ჩანასახები შეიმჩნევა ანტ. ეპოქაში, მაგრამ *ამქარი,* როგორც წარმოების ორგანიზაციის ძირითადი ფორმა, IX ს-იდან ჩნდება ბიზანტ. და იტალ. ფეოდ. ქალაქებში. ბიზანტ. იმპ. ლეონ VI-ის ედიქტისა და „ეპარქოსის წიგნის" მიხედვით, ეპარქოსი (ქალაქის უფროსი) აწესრიგებდა და კონტროლს უწევდა 22 დარგის ხელოსანთა ამქრების საქმიანობას. სხვა გზით ვითარდებოდა ხელოსანთა კავშირები ინგლ., საფრ., გერმ. და დას. ევრ. სხვა ქალაქებში, სადაც ა. წ. სრული ფორმით XI—XV სს-ში ჩამოყალიბდა. ამქართა შინაგან საქმეებს განაგებდა ამქრის წევრთა საერთო კრება, რ-იც იღებდა წესდებას, ირჩევდა დიდოსტატს (უსტაბაშს) და სხვ. ამქარი მონაწილეობდა თავისუფალ ქალაქთა პოლიტ. ცხოვრებაში და ემორჩილებოდა ქალაქის საერთო ხელმძღვანელობას, რ-იც ამტკიცებდა წესდებას, ამქრის უსტაბაშს და სხვ.

ამქრის წესდებით განსაზღვრული იყო სახელოსნოს შინაგანი ორგანიზაცია, შრომის პროცესი, სამუშაო დღე, შრომის იარაღები და ნედლეული, ნაკეთობის (ნაწარმის, პროდუქტის) სახეობანი და მათი რეალიზაციის წესები, შემკვეთთან ურთიერთობა, მზა ნაწარმის ფასები, გაყიდვის პირობები და სხვ.

ამქრის წოდებრივი ორგანიზაცია სამსაფეხურიანი იყო: ოსტატი, ქარგალი, შეგირდი. ამქრის სრულუფლებიან წევრად ითვლებოდა მხოლოდ ოსტატი, რ-საც ჰქონდა თავისი სახელოსნო, ხელოსნობის შესაბამისი ხელსაწყო-იარაღები და ხშირად ნედლეულიც მასვე ეკუთვნოდა. ამასთან ფეოდ. ეპოქის ხელოსანი, უწინარეს ყოვლისა, მხოლოდ თავისი ხელობის ოსტატი იყო და ამდენად—წარმოების ხელმძღვანელი (ორგანიზატორი). ოსტატი იყო ისეთი კაპიტალის (ხელსაწყო-იარაღების და სხვ.) მფლობელი, რ-იც აუცილებლად სჭირდებოდა მუშაობის დროს. ესაა წოდებრივი კაპიტალი. ოსტატს საკუთარი კაპიტალი შეეძლო გამოეყენებინა როგორც თავისი შრომის საშუალება. იგი მეწარმე და უშუალო მწარმოებელიც იყო და ვაჭრის როლშიც გამოდიოდა. ოსტატი, როგორც მუშა და მასწავლებელი, ხელო-



ამფისბენისებრნი. ამფისბენა (Amphisbaena fuliginosa).




ამფისტილია. ზვიგენის (Heptanchus) ამფისტილური ქალას სქემა.



ამფიუმისებრნი. ამფიუმა (Amphiuma means).



ამფორა. «დიონისე და ორი მენადა». ამასისის ნამუშევარი. დაახლ. ძვ. წ. 540. ეროვნული ბიბლიოთეკა. პარიზი.



სარაჯების (მეუნაგირეთა) ამქრის სახელოსნო. XIXს. თბილისი.

ბის „საიდუმლოებას“ უშუალოდ წარმოების პროცესში უზიარებდა შეგირდს. ამქრული ხელოსნობის შეგირდ-ოსტატის ურთიერთობაში არ არსებობდა პრაქტიკისაგან გამოყოფილი თეორია. შეგირდს თავისი დაკვირვებით, გულმოდგინებით, ოსტატის „ხასიათთან“ შეგუებით უნდა ესწავლა ხელობა.

ა. ფ-ის გვიანდ. პერიოდში შეგირდის გაოსტატებას მრავალი დაბრკოლება ეღობებოდა: კონკურენცია, საკუთარ ეკონ. მდგომარეობაზე ზრუნვა და სხვ. ამქრის წევრებმა შეგირდის გაოსტატების გასაძნელებლად შექმნეს გარდამავალი საფეხური—ქარგლობა. ქარგალი იყო მუშა, რ-საც უკვე გავლილი ჰქონდა შეგირდობის 1—5 წლიანი ვადა. ამქრული წყობილების პატრიარქალურ ურთიერთობათა ხლართებში ოსტატი ერთნაირად უწევდა ექსპლუატაციას შეგირდსა და ქარგალს.

XVI ს-იდან დას. ევროპაში ამქრული წყობილება მწარმოებლურ ძალთა შემდგომი განვითარების დაბრკოლებად გადაიქცა. ხელოსნობის, როგორც ამქრული წარმოების, წინააღმდეგ გამოვიდა ახ. კერძო მეწარმეობა.

ამქრობა ამა თუ იმ სახით განვითარებული იყო ახლო და შუა აღმ. ქვეყნებში. ირანში, არაბთა ხალიფატის სამფლობელოებში, სელჩუკთა სახელმწიფოებში ხელოსნური წარმოების რეგლამენტაცია და თვით ხელოსანთა გაერთიანებანი მეტნაკლებად წააგავდა დას. ევრ. ამქრებს, მაგრამ ევრ. ქვეყნებში ძლიერ იგრძნობოდა ცენტრ. ხელისუფლების მომწესრიგებელი ძალა. დაახლოებით ასეთივე იყო ხელოსანთა გაერთიანებანი თურქეთის სამფლობელოებში (ასნაფები, ესნაფები). აქ, გარდა დესპოტური სახელმწ. წყობილებისა, ა. ფ-ში მნიშვნელოვანი სპეციფიკურობა შეჰქონდა სხვადასხვა რელიგ. და ეთნ. წეს-ჩვეულებებს.

მეთუნეთა (მექოთნეთა) ამქრის სახელოსნო. XIX ს. თბილისი.



რუსეთში ხელოსანთა კავშირების ჩანასახი შეიმჩნევა XI—XIII სს-იდან. განსაკუთრებით საგულისხმოა ნოვგოროდის (XII ს.) და მოსკოვის (XIV—XVII სს.) წვრილ მწარმოებელთა გაერთიანების ნიშნები. მაგრამ აქ ხელოსანთა კორპორაციებს დას. ევრ. ქალაქთა ა. ფ-ის დონემდე არ მიუღწევიათ. XVIII—XIX სს. სახელმწ. ხელისუფლებამ ხელოსანთა ამქრული ორგანიზაციის მოსაწესრიგებლად გაატარა ღონისძიებანი, მაგ., პეტრე I-ის 1722 წ. 27 აპრ. და 16 ივნ. ბრძანებულებები, რაც მიზნად ისახავდა წვრილ საწარმოთა განვითარებას და ადმ. კონტროლისათვის მის დაქვემდებარებას.

საქართველოში, ქ. მცხეთაში, უკვე VI ს-იდან ზოგიერთი სახის ხელოსნობა აშკარად ატარებდა კორპორაციულობის ნიშნებს, რაც რელიგ. და ეკონ. ინტერესების დაცვაში ვლინდებოდა. ამ მხრივ განსაკუთრებული მნიშვნელობა ენიჭება „ევსტათი მცხეთელის მარტვილობაში“ შემონახულ ცნობას მცხეთელ მეჯადაგეთა (მეჯღანეთა) და მეხამლეთა (მეწაღეთა) გამოსვლის შესახებ. მონასტრებსა და მსხვილ ფეოდ. მამულებში (მეურნეობებში) ხელოსანთა გაერთიანებების არსებობაზე მოგვითხრობს IX—XIV სს. ისტ. წყაროები. მეტწილად შემონახულია ცნობები წიგნის გადამწერ ხელოსანთა (სკრიპტორთა) ამქრის (თაბუნის) შესახებ. მნიშვნელოვანია 1310 ცნობა იმის შესახებ, რომ ქურმუხის მთავარეპისკოპოსის ბრძანებით, მღვდლის ი. ქიტიაშვილის ხელმძღვანელობით 12 მოწაფე-გადამწერი ეწეოდა საისტ., საეკლ. და ფილოს. თხზულებათა და სახელმძღვანელოთა მასობრივ გადაწერასა და გავრცელებას. როგორც კ. კეკელიძე შენიშნავს, აქ საქმე უნდა გვქონდეს გადამწერთა ამქრულ კორპორაციასთან.

XI—XIV სს. ხელოსანთა კავშირები განვითარებული იყო ამიერკავკ. ქალაქებში—ქუთაისში, თბილისში, ანისში, განჯაში, შემახაში და სხვ. XVII—XVIII სს. ხელოსანთა გაერთიანების აღმნიშვნელ ტერმინად ქართლში იხმარებოდა „თაბუნი“ და „ასნაფი“.

ქართ. ამქრული წყობილების სრულქმნილი ფორმა უკვე გვხვდება XVIII და განსაკუთრებით XIX ს. რეფორმამდელ პერიოდში. ჯერჯერობით მიკვლეული არაა ამქრების ადრინდ. სტატუტები.

საქართველოში ამქრულმა წყობილებამ ყველაზე განვითარებული და დასრულებული ფორმა მიიღო თბილისში. აქედან ამქრობის ნორმები და ფორმები ვრცელდებოდა ამიერკავკ. სხვა ქალაქებში. 1840-იან წლებამდე თბილისში ამქრობა ძვ. ტრადიციის საფუძველზე ვითარდებოდა.

ერთი ხელობის ხელოსნები ხშირად ქალაქის ცალკე ქუჩებსა ან უბნებში ჯგუფდებოდნენ და საერთო იჯარით იღებდნენ სადგომებს სახელოსნოებისათვის. ამქრის წესდებით, ამქრის არაწევრ ხელოსანს ეკრძალებოდა ქალაქის ფარგლებში მუშაობა. მოწესრიგებული იყო ნედლეულის შეძენის, შეკვეთის მიღებისა და, საერთოდ, შემკვეთთან (მომხმარებელთან) ურთიერთობის, ნაკეთობის ხარისხის შემოწმებისა და სხვ. საკითხები.

ამქარი გამომღებელი ერთეულიც იყო. უსტაბაში ამქრის წევრთა შორის ანაწილებდა და კრეფდა სახელმწ. თუ ადგილ. გადასახადს და ხაზინას აბარებდა. ამქარს ჰქონდა სალარო, სადაც შედიოდა შესასვლელი (დასალოცი) შენატანი, სახელოსნოს (დუქნის) გაღებაზე დაწესებული მოსაკრებელი, სხვადასხვა ნებაყოფლობითი შენატანი, შეწირულება, ჯარიმა. სალარო ხაზინადარს ებარა. სალაროდან ამქრის წევრს ეძლეოდა სესხი. ამქრის ალამზე გამოსახული იყო ხელობის სიმბოლო. ალამი უსტაბაშთან ინახებოდა და გამოჰქონდათ საზეიმო მსვლელობის, დემონსტრაციის ან სამგლოვიარო პროცესიის დროს. უსტაბაშს (და მის თანაშემწეებს — აღსაჰყალებს) ამქრის წევრთა კრებაზე ირჩევდნენ. მათ ადრე ამტკიცებდა მეფე, ხოლო XIX ს-ში — ქალაქის გამგეობა.

შეგირდად ღებულობდნენ 12—18 წლის ახალგაზრდას. იგი სწავლის ქირას არ იხდიდა, მაგრამ არც ხელფასს იღებდა. ოსტატს 1—3 შეგირდი ჰყავდა. ოსტატსა და შეგირდს შორის დამოკიდებულება „მამაშვილური“ იყო. ადრე 2—5 წლის შემდეგ შეგირდი ოსტატი ხდებოდა, შემდეგ კი გაჩნდა ქარგლობა, რაც თავდაპირველად 1 წელს, ხოლო მოგვიანებით უფრო მეტხანს გრძელდებოდა. ქარგლისათვის (შეგირდისათვის) ოსტატის წოდების მინიჭების რიტუალი საზეიმო ვითარებაში ტარდებოდა. ოსტატად კურთხევისას შეგირდს (ქარგალს) ოსტატისათვის საჩუქარი უნდა მიერთმია, ხოლო ოსტატს შეგირდისთვის ხელსაწყო-იარაღი ეძლვნა.

1852 გამოცემული კანონი აწესრიგებდა ამიერკავკასიაში ხელოსანთა ორგანიზაციების საკითხს ისე, რომ ერთი შეხედვით ხელუხლებელს ტოვებდა ამქრული წყობილების საწყისებს, მაგრამ იგი მაინც მიუღებელი აღმოჩნდა. 1859 კანონით თბილისში მყოფ რუს და უცხოელ ხელოსნებს „კვლავინდებურად შეეძლოთ“ ემუშავათ ამქრებში შეუსვლელად. ეს მოასწავებდა ადგილ. ამქრული წყობილების დაშლას ადმ. ჩარევით.

იზრდებოდა ამქართა გადასახადებიც. ყოველივე ამის გამო მოხდა *ამქართა აჯანყება თბილისში 1865*. ოსტატს, ქარგალსა და შეგირდს შორის ძვ. პატრიარქალური ურთიერთობა სულ უფრო მწვავდებოდა XIX ს. II ნახევრიდან, განსაკუთრებით მას შემდეგ, რაც 1867 კანონით თბილისში ხელოსანთა ძველებური ამქრობა დაიშალა. ქარგლები ცალკე კავშირებში ერთიანდებოდნენ და ზოგჯერ გაფიცვებისა და სხვ. სახით იბრძოდნენ ოსტატთა კორპორაციების წინააღმდეგ. ეს ანტაგონიზმი მით უფრო ძლიერდებოდა, რაც უფრო ვითარდებოდა კაპიტალიზმი და რაც უფრო უხეშად ერეოდა ცარიზმის ბიუროკრატია ამქრული წარმოების „მოწესრიგებაში“ 1867 რეფორმით ამქართა თვითმმართველობა ძალზე შეიზღუდა. მანამდე არსებული 150-მდე ამქრისაგან შეიქმნა სულ 17 ამქარი, რ-ებშიც გაერთიანდა 50-მდე ხელობა. ამქართა რაოდენობა შემდეგ ისევ გაიზარდა და 1917 წ. 60-ს მიაღწია. ჰართალია, 1867 მრავალი ამქარი ოფიციალურად სულ გაუქმდა, მაგრამ ნამდვილად ისინი ამა თუ იმ სახით საბჭ. ხელისუფლების დამყარებამდეც კი არსებობდნენ.

ლიტ.: მარქსი კ., კაპიტალი, ტ. 1—3, თბ., 1954—59; მისივე, კაპიტალისტური წარმოების წინამორბედი ფორმები, თბ., 1952; ენგელსი ფ., გლეხია ომი გერმანიაში, თბ., 1956; ლენინი ვ. ი., კაპიტალიზმის განვითარება რუსეთში თხზ., გამოც. მე-4, ტ. 3, თ. 5; გამყრელიძე გ., ხელოსნობა ტფილისში, ტფ., 1925; გუგუშვილი პ., საქართველოსა და ამიერკავკასიის ეკონომიკური განვითარება XIX—XX სს., ტ. 5, თბ., 1962; მესხია შ. ქარგლობის ინსტიტუტის საკითხისათვის გვიანფეოდალური ხანის ქართულ ამქარში, «საქ. სსრ მეცნ. აკადემიის მოამბე», 1948, ტ. ⁹, № 6; მისივე, ქართული ამქრული ორგანიზაციების ისტორიიდან, «ეკონომიკის ინ-ტის შრომები», 1949, ტ. 3; მისივე, ხელოსნური წარმოებისა და შრომის ორგანიზაციის საკითხისათვის X — XII სს. ქართულ მონასტრებში, «მიმომხილველი», 1949, [ტ.] 1; ჯავახი-









*სტ. ალჟირი.* **1.** ალჟირის სახალხო დემოკრატიული რესპუბლიკის დედაქალაქის — ალჟირის ხედი. **2.** ალჟირის ერთ-ერთი უძველესი ქალაქი კონსტანტინა. **3.** ხმელთაშუა ზღვისაკენ მიმავალი მთის გზა. **4.** საჰარის უდაბნო ქალაქ უარგლის გარეუბანთან. **5.** ეროვნული გმირის აბდ-ალ კადირის ძეგლი ქ. ალჟირის მოედანზე. **6.** ქალაქ კონსტანტინის უდიდესი ჰოსპიტალი. **7.** სარკოფაგის ბარელიეფი. რომაული ხანა. ქ. ალჟირის ანტიკური ხელოვნების ეროვნული მუზეუმი. **8.** ანტიკური ქალაქის ტიმგადის საერთო ხედი. **9.** ანტიკური ქალაქის ერთ-ერთი კუთხე. II ს. დამდეგი. **10.** „სცენები სოფლის ცხოვრებიდან". ქ. შერშელის მუზეუმი.

















6




სტ. ალპები. **1.** მონბლანის მასივის მყინვარები. **2.** გარდის ტბა. **3.** მატერჰორნის მწვერვალი. **4.** შამონის ტროგული ხეობა. **5.** დოლომიტის ალპები. **6.** მონბლანის მასივის ჩრდილოეთი ნაწილი.

















*სტ. ალპინიზმი.* **1.** უშბის პლატო. ალპინისტთა ბანაკი. **2.** ყინულის კედელი. თოკით დაშვება. **3.** მწვერვალის მისადგომი (მწვერვ. ალმ. მაზერი). **4.** მყინვარის გადაკვეთა (ხალდეს მყინვარი). **5.** შვეული კლდე (ადის მიხეილ ხერგიანი). **6.** თოვლიანი მწვერვალი. **7.** ალპინისტური ბანაკი დ. ყაზბეგის მახლობლად. **8.** ფირნის ველი.









*სტ. ამბროლაურის რაიონი (I).* **1.** შაორის წყალსაცავი. **2.** სოფ. ჭრებალო მარანი. **3.** სოფ. ხვანჭკარა. მარანი. **4.** ხიდი რიონზე. **5.** სოფ. ხვანჭკარის ზვრები. **6.** ამბროლაურის ქვაბული. ქ. ამბროლაური. **7.** სოფ. კლდისუბანი და რიცეულის კლდეკარი.



















*სტ. ამბროლაურის რაიონი (II)*. **1.** სოფ. წესი. კულტურის სახლი. **2.** საირმის კლდეები. **3.** ქ. ამბროლაური. მეორე საშ. სკოლა. **4.** ნიკორწმინდის ტაძარი (1014). **5.** რიონის ხეობა ქ. ამბროლაურს ზემოთ. **6.** კრიხის ეკლესიის დასავლეთი ფასადი (X–XI სს.). **7.** რიონის ხეობა. ხიდიკარი.









*სტ. ამერიკის შეერთებული შტატები (II).* **1.** მერი კესეტი. „ჭიქა ჩაიზე“. დაახლ. 1880. ბოსტონის ნატიფი ხელოვნების მუზეუმი. **2.** უ. ჰომერი. „გოლფსტრიმი“. 1899. მეტროპოლიტენ-მუზეუმი. ნიუ-იორკი. **3.** ტ. სალი. „დახეული შლაპა“. 1820. ბოსტონის ნატიფი ხელოვნების მუზეუმი. **4.** გ. სტიუარტი. ქალბატონ რ. იიტსის პორტრეტი. 1793. ხელოვნების ეროვნული გალერეა. ვაშინგტონი. **5.** ტ. იკინსი. უოლტ უიტმენის პორტრეტი. 1887. პენსილვანიის ნატიფი ხელოვნების აკადემია. ფილადელფია. **6.** ჯ. ე. უისლერი. „პატარა როზა“. 1893. ბოსტონის ნატიფი ხელოვნების მუზეუმი. **7.** გ. ვუდი. ამერიკული გოტიკა. 1930. ხელოვნების ინსტიტუტი. ჩიკაგო. **8.** უ. ს. მაუნტი. „გველთევზების ჭერა სეტოკეტში“. 1845. ისტორიული ასოციაცია. კუპერსტაუნი. **9.** ჯ. ეფსტეინი. ორიოლ როსი. 1932. თანამედროვე ხელოვნების მუზეუმი. ნიუ-იორკი. **10.** გ. როზინი. ხანა რაპა. პენსილვანიის სამხატვრო აკადემია. ფილადელფია. **11.** რ. ჰენრი. „ინდიელი გოგონა“. 1917. კერძო საკუთრება. აშშ.



























***სტ. ანსამბლი არქიტექტურაში.*** **1.** სატაძრო ანსამბლი პიზაში. იტალია. XII–XIV სს. მარცხნივ — სანათლავი, ცენტრში — ტაძარი, მარჯვნივ — კამპანილა (ე. წ. გადახრილი კოშკი). **2.** მოსკოვის კრემლის ტაძრების ანსამბლი. XV–XVII სს. მარცხნიდან მარჯვნივ: მთავარანგელოზის ტაძარი, სამრეკლო „დიდი ივანე", სამრეკლო, მიძინების ტაძარი, 12 მოციქულის ტაძარი, პატრიარქის პალატები. **3.** გრინვიჩის ჰოსპიტლის ანსამბლი. დიდი ბრიტანეთი. 1616–1728. **4.** ანსამბლი ვასილის კუნძულზე. ლენინგრადი. XIX ს. I მესამედი. ცენტრში — ბირჟის შენობა და მის წინ აღმართული როსტრალური სვეტები. მარცხნივ და მარჯვნივ — პაკჰაუზები. **5.** გელათის მონასტრის ანსამბლი. XII–XIII სს. წმ. გიორგის, ღვთისმშობლისა და წმ. ნიკოლოზის ეკლესიები.

შ ვ ი ლ ი ივ., ქალაქები, საქალაქო წესწყობილება და ცხოვრების ვითარება საქართველოში XVII—XVIII სს., «პრომეთე», 1918, № 1; Бакрадзе Г. К., Возникновение и развитие капиталистической промышленности в Грузии в XIX в., Тб., 1958; Гугушвили П. В., Развитие промышленности в Грузии и Закавказье XIX—XX вв., т. 1, Тб., 1957; Гулишамбаров С., Обзор фабрик и заводов Тифлисской губернии, Тфл., 1888; Кулишер И. М., История экономического быта Зап. Европы, 8 изд., т. 1, М.—Л., 1931; Пажитнов К. А., Проблема ремесленных цехов в законодательстве русского абсолютизма, М., 1952; Полянский Ф. Я., Очерки социально-экономической политики цехов в городах Зап. Европы XIII—XV вв., М., 1952; Рыбаков Б. А., Ремесло древней Руси, М., 1948; Стоклицкая-Терешкович В. В., Очерки по социальной истории немецкого города в XIV—XV вв., М.—Л., 1936; Martin Saint-Léon É., Histoire des corporations des métiers, 4 éd., P., 1941; Unwin G., The gilds and companions of London, L., 1958.
*პ. გუგუშვილი,*

**ამლა,** ა მ უ გ ო, მწვერვალი აწუნოის ქედზე. სიმაღლე 3840 *მ.* აგებულია ქვედაიურული თიხაფიქლებით. რელიეფში მყინვარული ფორმებია. კალთები შემოსილია ალპ. და სუბალპ. მდელოებით.

**ამლა,** სოფელი დუშეთის რ-ნში (გუდანის სოფსაბჭო), პირიქითა ხევსურეთში (არხოტი), მდ. არხოტისწყლის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 1720 *მ,* დუშეთიდან 80 *კმ.* მაღაროსკარის კოლ-ბა (მეცხოველეობა). საშ. სკოლა-ინტერნატი სოფ. ბარისახოში (35 *კმ*). საკულტო ნაგებობა „იახსარა" — ხატი წმ. გიორგისა (XVI—XVII სს.).

**„ამცაბზ"** („ალი"), აფხ. მხატვრულ-ლიტერატურული დასურათებული საბავშვო ჟურნალი. აფხ. ასსრ ალკკ საოლქო კომიტეტისა და პიონერული საბჭოს ორგანო. დაარსდა 1957. გამოდის ქ. სოხუმში, 2 თვეში ერთხელ. ტირაჟი — 9 ათ. ცალი.

**ამძრავი,** მანქანის ან მექანიზმის ასამოძრავებელი მოწყობილობა. ა-ის მთავარი ნაწილებია: ენერგიის წყარო (მიმღებგარდამქმნელი), ენერგიის (მოძრაობის) გადამცემი მექანიზმი და სამართი აპარატურა. მრეწველობაში უმეტესად იყენებენ ელექტრულ ამძრავს, რ-ის მექან. ენერგიის წყაროა ელექტრული ძრავა. ა. შეიძლება იყოს აგრეთვე პნევმატიკური, ჰიდრავლიკური. სატრანსპ. მანქანების ასამუშავებლად ჩვეულებრივ სითბურ ა-ებს (შიგაწვის ძრავა, ორთქლის ტურბინა, რეაქტიული ძრავა და სხვ.) იყენებენ. თანამედროვე მანქანები ხშირად აღჭურვილია ერთი ან რამდენიმე ტიპის ა-ით; საყოფაცხოვრებო დანიშნულების უმარტივეს მექანიზმებში (ხორცის საკეპი მანქანა, საკერავი მანქანა, ველოსიპედი) იყენებენ ხელის ან ფეხის ა-ს. ლითონსაჭრელ ჩარხებში ა-ს იყენებენ ჩარხის ძირითადი ნაწილების ასამოძრავებლად და მუშაობის რეჟიმის (სიჩქარისა და მიწოდების) სარეგულირებლად.

**ამწე,** 1. ტვირთისა და ადამიანების ერთი სიმაღლიდან მეორეზე გადასაადგილებელი დანადგარი; ფოლადის (იშვიათად ხის) მიმმართველებზე მოძრავი გალი, კაბინა, ციცხვი, ბაქანი. კონსტრუქციის თავისებურებისა და დანიშნულების მიხედვით ა. არის სამრეწველო — ვერტიკალური ან დახრილი (მაგ., შახტის, მაღაროს ა.); ერთ- და ორკაბინიანი სამგზავრო და სატვირთო (საცხოვრებელი და სამრეწვ. შენობების ლიფტები); მრავალკაბინიანი სამგზავრო (უწყვეტი მოქმედებისა); სამშენებლო; სპეციალური (გემის, გაზჰოლდერის და სხვ.); საბაგირო-სამგზავრო (მაგ. *ფუნიკულიორი*). 2. საცალო და ფხვიერი (ნახშირი, მადანი) ტვირთის ასაწევი და გადასატანი მანქანა. მუშაობს ხანმოკლე და პერიოდულად განმეორებადი ციკლებით. იხ. *ტვირთამწევი მანქანები.*



**ამწევი ელექტრომაგნიტი,** შავი ლითონების (თუჯი, ფოლადი) და მათგან დამზადებული ნაკეთობების ასაწევად გამოყენებული ელექტრომაგნიტი (ამწეებში).



ამწევი ელექტრომაგნიტი: ა — საერთო ხედი; ბ — ჭრილი: 1. დამამაგნიტებელი დენის კოჭი გრაგნილით; 2. კორპუსი; 3. არამაგნიტური მასალის რგოლი; 4. დენის მისაწოდებელი მოქნილი კაბელი; 5. კავზე ჩამოსაკიდი ჯაჭვი.

**ამწევი ძალა,** თხევად ან აირისებრ გარემოში სხეულის მოძრაობისას მასზე მოქმედი სრული ჰიდროაეროდინამიკური ძალის მდგენელი, რ-იც მოძრაობის მიმართულების პერპენდიკულარულად მოქმედებს (იხ. *აეროდინამიკური ძალა და მომენტი*). ჰორიზ. მოძრაობისას ა. ძ. მიმართულია ვერტიკალურად. ა. ძ-ის წარმოშობაზეა დაფუძნებული ფრინველთა და თვითმფრინავთა ფრენა. თვითმფრინავების ა. ძ. განპირობებულია იმით, რომ ფრთის აირის ნაკადით გარსდენისას სიჩქარე ნაკადში ფრთის ზემოთ მეტია, ვიდრე მის ქვემოთ; ჰიდროაერომექანიკის კანონის თანახმად, წნევა ნაკადში მით მეტია, რაც ნაკლებია სიჩქარე და პირიქით. ამიტომ აირის წნევა ფრთაზე ქვემოდან უფრო მეტია, ვიდრე ზემოდან, რის შედეგადაც წარმოიშობა ა. ძ.

**ამწევ-სატრანსპორტო მანქანები,** მანქანები და მოწყობილობანი, რ-თა დანიშნულებაა ტვირთის გადატანა შედარებით მცირე მანძილზე (ფ-კების, ქ-ნებისა და საწყობების ტერიტორიაზე, სატვირთო რკინიგზის სადგურებზე, სამდ. და საზღვ. პორტებში და სხვ.). იყენებენ სახ. მეურნ. ყველა დარგში. ა.-ს. მ-ის ერთ ჯგუფს (ხიდური, ისრიანი, კოშკური ამწეები და სხვ.) ტვირთი გადააქვს პერიოდულად (მოცემულ სიმაღლეზე და გარკვეული მიმართულებით), მეორე ჯგუფს (მექან., პნევმ. და ჰიდრავ. ტრანსპორტიორები) — უწყვეტ ნაკადად. იხ. აგრეთვე *ტვირთამწევი მანქანები.*

**ამხანაგობა,** ორი ან მეტი პირის გაერთიანება სამეურნეო მიზნით ხელშეკრულების ან წესდების საფუძველზე. აღმოცენდა კაპიტალ. ურთიერთობათა განვითარების პერიოდში და ხელს უწყობდა კაპიტალის კონცენტრაციას. უცხოურ კანონმდებლობაში ა-ები ერთმანეთისაგან განსხვავდება იურიდ. სტრუქტურითა და კრედიტორთა წინაშე ქონებრივი პასუხისმგებლობის ხასიათით: მ ა რ ტ ი ვ ა-ს არ გააჩნია *იურიდიული პირის* უფლებები; მისი ცალკეული მონაწილენი თავთავიანთი სახელით დებენ გარიგებებს მესამე პირებთან; მარტივი ა-ის საქმიანობისას წარმოშობილი ვალი უნდა დაიფაროს ამხანაგთა საერთო საკუთრებით (შენატანები და ა-ის მიერ შეძენილი ქონება); ხოლო თუ ეს არ იკმარებს თითოეული წევრის პირადი ქონებითაც (ა-ში მისი შონაწილეობის პროპორციულად). მარტივი ა-თვის დამახასიათებელია ისიც, რომ მისმა წევრებმა წილის შეტანის გარდა ა-ში პირადი შრომით უნდა მიიღონ მონაწილეობა. მარტივი ა-გან განსხვავებით, სხვა ხახის ა-ებს იურიდ. პირის უფლებები აქვთ. ს რ უ ლ ი ა-ის თითოეული წევრი მონაწილეობს ა-ის საქმის გამგებლობაში და როგორც სოლიდარული მოვალე, მთელი თავისი ქონებით აგებს პასუხს მის ვალდებულებებზე; ნ დ ო ბ ი თ ი ა-ის (ხშირად მას „კ ო მ ა ნ დ ი ტ უ რ ა-ს" უწოდებენ) ზოგი წევრი მთელი ქონებით აგებს პასუხს, ზოგი კი — მხოლოდ თავისი შენატანებით; შ ე ზ ღ უ დ უ ლ ი პ ა ს უ ხ ი ს მ გ ე ბ ლ ო ბ ი ს ა-ის თითოეული წევრი პასუხს აგებს შეტანილი პაის ფარგლებში, ზოგ ქვეყანაში კი, პირადი ქონებითაც, შეტანილი თანხის შესაბამისად. კაპიტალ. სამრეწველო საწარმოების ძირითადი ორგანიზაციული ფორმაა ს ა ა ქ ც ი ო ა. (იხ. *სააქციო საზოგადოება*), რ-ის მონაწილე (აქციონერი) პასუხს აგებს ა-ის ვალდებულებებზე მხოლოდ თავისი პაის (აქციების) ფარგლებში.

სსრკ-ში აღნიშნული სახის ა-ებმა თავის დროზე, როცა განსაზღვრულ ჩარჩოებში დაშვებული იყო კერძო მეურნეობრივი ინიციატივა (ნეპის პერიოდი), დადებითი როლი შეასრულეს სახ. მეურნ. აღდგენის საქმეში. კაპიტალ. ელემენტების ლიკვიდაციის შემდეგ ამ ა-ებმა შეწყვიტეს არსებობა. შედარებით დიდხანს შეინარჩუნა მნიშვნელობა მარტივმა ა-მ, რ-საც მოქალაქენი იყენებდნენ საყოფაცხოვრებო მოთხოვნილებათა დასაკმაყოფილებლად (აგარაკების მშენებლობა, ჭების ამოთხრა და მისთ.). გარდა ამისა, არსებობდა მიწის ერთობლივი დამუშავების ა., როგორც კოლექტ. მეურნ. პირველადი ფორმა. მოქმედი საბჭ. კანონმდებლობა არ ითვალისწინებს არც ერთი სახის ა-ს. ამჟამად სამეურნეო მიზნით მოქალაქეთა გაერთიანების ჩვეულებრივი ფორმებია კოლმეურნეობა და სხვა კოოპ. ორგანიზაციები (ზოგჯერ კოოპ. ორგანიზაციებს ა. ეწოდება — მებოსტნეობის ა., მებაღეობის ა.). იშვიათად გვხვდება საერთო საქმიანობის ხელშეკრულება, რ-იც არსებითად განსხვავდება ა-ის ხელშეკრულებისაგან. *ს. ჯაფარიძე.*

**ამხანაგური სასამართლო,** სსრკ-ში არჩევითი საზოგადოებრივი ორგანო, რ-ის ძირითადი ამოცანაა დარწმუნებისა და საზ. ზემოქმედების მეშვეობით აღკვეთოს ანტისაზ. ქმედობა, ჩაუნერგოს მოქალაქეებს შრომისადმი კომუნისტური დამოკიდებულება და სოციალ. თანაცხოვრების წესების პატივისცემა. საქ. სსრ-ში ა. ს-ს ორგანიზაციის, მისი საქმიანობის წესი განსაზღვრულია 1961 წ. 10 ივლ. დებულებით. ა. ს-ები იქმნება საწარმოებში, დაწესებულებებში, ორგანიზაციებში, უმაღლეს და საშ. სპეც. სასწავლებლებში, კოლმეურნეობებში, დაბებსა და სოფლებში, აგრეთვე სახლმმართველობებსა და ქუჩის კომიტეტებთან. სასამართლოს წევრებს ორ წელიწადში ერთხელ ღია კენჭისყრით ირჩევს მშრომელთა კოლექტივის საერთო კრება. ა. ს. უფლებამოსილია განიხილოს შრომის დისციპლინის დარღვევის და ადმ. გადაცდომის შემთხვევები, როცა საქმე გადმოცემულია სათანადო ორგანოების მიერ; ზოგიერთი სამოქალაქო-სამართლებრივი საქმე (საცხოვრ. და არასაცხოვრ. შენობათა დაზიანება, მოქალაქეთა დავა დამხმარე სათავსებით სარგებლობის თაობაზე და სხვ.); ამორალური საქციელი (ქალისადმი უპატიო მოპყრობა, უდიერობა მშობლის მიმართ და სხვ.); ისეთი ანტისაზ. ქმედობა, რ-იც სისხლის სამართ. წესით არ ისჯება (პირველად ჩადენილი წვრილმანი ხულიგნობა, წვრილმანი სპეკულაცია, სოციალ. ქონების წვრილმანი დატაცება და სხვ.). საქ. სსრ სისხლის სამართ. კოდ. მ. 52-ის მიხედვით, სასამართლო და საგამოძიებო ორგანოს უფლება აქვს განსახილველად ა. ს-ს გადასცეს საქმე ისეთი დანაშაულის შესახებ, რ-ისთვისაც კანონი ითვალისწინებს თავისუფლების აღკვეთას არა უმეტეს ერთი წლის ვადისა ან სხვა უფრო მსუბუქ სასჯელს. ა. ს. ღია სხდომაზე განიხილავს საქმეს და საჯაროდ აცხადებს გადაწყვეტილებას. სამართალდამრღვევზე ზემოქმედების ზომად შეიძლება გამოყენებულ იქნეს: ამხანაგური გაფრთხილება, საზ. გაკიცხვა, საზ. საყვედური, ჯარიმა და სხვ. ა. ს-ს გადაწყვეტილება საბოლოოა; მაგრამ თუ იგი ეწინააღმდეგება საქმის გარემოებებს ან მოქმედ კანონმდებლობას, პროფკავშირის შესაბამისი კომიტეტის ან ადგილ. საბჭოს აღმასკომის წინადადებით ა. ს. საქმეს ხელმეორედ გაარჩევს.

*წყარო:* დებულება ამხანაგური სასამართლოების შესახებ, «საქ. სსრ უმაღლესი საბჭოს უწყებები», 1961, № 32, მ. 478.
*ა. შუშანაშვილი.*

**ამჰარა,** ა მ ა რ ა, ხალხი, ეთიოპიის მოსახლეობის ძირითადი ნაწილი. ცხოვ-

რობენ უმთავრესად მის ცენტრ. და ჩრდ. რ-ნებში. ლაპარაკობენ *ამჰარულ ენაზე*. აქვთ საკუთარი დამწერლობა. ვარაუდობენ, რომ ა-ს საერთო რაოდ. 6-იდან 11 მლნ-მდეა (ზუსტად დადგენა რთულდება, რადგანაც ამჰარულ ენაზე ამჟამად მრავალი სხვა ხალხიც მეტყველებს). რელიგიით მონოფიზიტი ქრისტიანები არიან (IV ს-იდან). მათი მთავარი საქმიანობაა მიწათმოქმედება (სიმინდი, სორგო, პარკოსნები) და ნაწილობრივ მესაქონლეობა.

*ლიტ.*: Народы Африки, М., 1954; Р а й т М. В., Народы Эфиопии, М., 1965.



ამჰარა. ბავშვიანი ქალი.

**ამჰარული ენა,** *ამჰარას* ენა. განეკუთვნება სემიტ. ენათა ეთიოპურ შტოს. გავრცელებულია ძირითადად ეთიოპიაში (ოფიც. ენაა ინგლისურთან ერთად), აგრეთვე სუდანის აღმ. რ-ნებსა და სომალის რესპუბლიკაში. ა. ე-ზე ლაპარაკობს დაახლ. 11 მლნ. კაცი. თანამედროვე ა. ე-ში შეინიშნება პალატალიზაცია დენტალებისა (d>ǧ, t>č, t>č), სიბილანტებისა ((s>š, z>ž) და ლიკვიდებისა (n>ñ, l>y). პროტოეთიოპურთან შედარებით დაიკარგა ლარინგალები. დაიკარგა აგრეთვე მდედრ. სქესის ნიშანი—ṭ და აკუზატივის -a. მრ. რიცხვი სუფიქსური წარმოებისაა. სინტაქსი და ლექსიკა *ქუშიტური ენების* გავლენას განიცდის. ამჰარული სილაბური ანბანი ეთიოპურ სილაბურ დამწერლობას ეფუძნება (დამატებულია რამდენიმე ნიშანი), შედგება 35 გრაფიკული ნიშნისაგან; თითოეულს შვიდნაირი მოხაზულობა აქვს იმის მიხედვით, თუ რომელ ხმოვანს უკავშირდება. ა. ე-ზე არსებობს მდიდარი ლიტ-რა (უძველესი ძეგლები XIV ს. განეკუთვნება).

*ლიტ.*: Ю ш м а н о в Н. В., Амхарский язык, М., 1959.

**ანა ავსტრიელი** (Anne d' Autriche) (22. IX. 1601, ვალიადოლიდი, — 20. I. 1666, პარიზი), საფრ. დედოფალი და რეგენტი 1643—61. ესპ. მეფე ფილიპე III-ის უფროსი ასული. 1615 წ. 28 ნოემბ. მისთხოვდა საფრ. მეფე ლუი XIII-ს. პირველ მინისტრ კარდინალ რიშელიესთან მტრული დამოკიდებულებისა და მის წინააღმდეგ შეთქმულებებში მონაწილეობის გამო მოხდა განხეთქილება ა. ა-სა და მის მეუღლეს შორის. ა. ა-ს ორი ვაჟი ჰყავდა — მომავალი *ლუი XIV* და ფილიპე ორლეანელი. მეუღლის გარდაცვალების შემდეგ ლუი XIV-ის მცირეწლოვანებაში ა. ა. მართავდა საფრანგეთს, როგორც რეგენტი. არსებითად სახელმწიფოს განაგებდა მასთან დაახლოებული კარდინალი *მაზარინი*, რ-ის სიკვდილის შემდეგ ა. ა-მა სიცოცხლის ბოლო წლები პარიზის ერთ-ერთ მონასტერში გაატარა.

**ანაბა** (1963-მდე ბ ო ნ ი), ქალაქი და ნავსადგური ჩრდ.-აღმ. ალჟირში, ანაბის ვილაიის ადმ. ცენტრი. მდებარეობს ხმელთაშუა ზღვის სანაპიროზე, ანაბის ყურეში, ჯებელ-ედუგის მთის ძირში. 165 ათ. მცხ. (1967). მნიშვნელოვანი სატრანსპ. და სამრეწვ. ცენტრი. სარკინიგზო და საავტ. გზების კვანძი. ქალაქიდან 9 *კმ*-ზე აეროდრომია. გააქვთ რკინის მადანი და ფოსფორიტები (პირველ ადგილზეა ალჟირში), აგრეთვე სას.-სამ. ნედლეული. ა-ში არის სუპერფოსფატის, გოგირდმჟავას, საღებავების წარმოება; ვაგონშემკეთებელი სახელოსნოები, თამბაქოს ფ-კა, ზეთსახდელი, საპნის, საკონსერვო ქ-ნები, წისქვილები, მეტალ. ქ-ნა. არქიტ. ძეგლებიდან აღსანიშნავია სიდი ბუ მერუანის მეჩეთი (XI ს.). ა-ის მახლობლად ძვ. ქალაქის — ჰიპონის ნანგრევებია.

**ანაბაზინსულფატი,** მავნე მწერებთან ბრძოლის ქიმ. საშუალება. იხ. *ინსექტიციდები*.

**ანაბაპტისტები** (ბერძნ. anabaptizo — ხელმეორედ ვძირავ), „ხელმეორედ მონათლულნი", დაუპირისპირდნენ *კათოლიკობას, ლუთერანობას, ცვინგლიანობას* და *კალვინიზმს*. ანაბაპტისტური მიმდინარეობა თავდაპირველად ჩაისახა ციურიხში 1519, საიდანაც XVI ს. 20-იან წწ-ში გავრცელდა სამხრ. და ჩრდ. გერმანიაში, იქიდან —ნიდერლანდში, ლივონიაში, შვეციაში, დანიაში, ზემო ავსტრიაში, მორავიაში, ჩეხიაში, უნგრეთში, ინგლისში, ტრანსილვანიაში, უკრაინაში, ჩრდ. ამერიკაში.

ა. უარყოფდნენ საეკლ. ორგანიზაციას, ხატებსა და კულტის სხვა გარეგან გამოხატულებას, საეკლ. საიდუმლოებას, საღვთო წერილის (ბიბლიის) ავტორიტეტზე მაღლა აყენებდნენ ე. წ. „შინაგან გამოცხადებას" (ხილვას), რ-საც მორწმუნე (ზოგჯერ ექსტაზის მდგომარეობაში) ღებულობს უშუალოდ სულისაგან, და ასეთ „შთაგონებულ" ადამიანს შეუძლია ქადაგება („საყოველთაო მღვდლობა", სამღვდელო წოდებისა და წინასწარ შეთხზული წირვა-ლოცვის უარყოფა). ა. უარყოფდნენ ღვთისმსახურების ზებუნებრივ ძალას, საეკლ. და საერო ხელისუფლებას, გმობდნენ სიმდიდრეს და სოც. უთანასწორობას, უარს აცხადებდნენ იარაღის ტარებაზე და ფიცის დადებაზე, ოცნებობდნენ ქრისტეს „მეორედ მოსვლაზე" და „ღვთის ათასწლიანი, მეუფების", ე. ი. სამართლიანი სოც. წყობილების დამყარებაზე (იხ. *ქილიაზმი*), როდესაც უნდა მომხდარიყო ქონების, უმთავრესად მოხმარების საგნების, გაერთიანება. ა-მა შემოიღეს მოზრდილთა ნათვლა და ყრმობაში მონათლულს ხელმეორედ ნათლავდნენ (აქედან მათი სახელწოდება). ა-ის მოძღვრება გამოხატავდა რელიგ. სამოსელში გახვეულ პრიმიტიულ. სამომხმარებლო იდეოლოგიას და ვრცელდებოდა გლეხურ-პლებეურ მასებში, გაღატაკებულ ხელოსნებში, მუშა-ქარგლებში, მაღაროს მუშებში და ინტელიგენციის წარმომადგენლებში.

ა-მა წარმოქმნეს 40-მდე მიმდინარეობა, თავდაპირველად მათში ჭარბობდნენ ზომიერი მიმდინარეობის მომხრენი, რ-ებიც კმაყოფილდებოდნენ „ღვთის ათასწლიანი მეუფების" დადგომის პასიური ლოდინით. ამავე დროს, XVI ს. 20-იანი წწ. დამდეგს ქ. ცვიკაუში (საქსონია) ჩაისახა რევ. მიმდინარეობა, რ-მაც მიიღო „ცვიკაუს წინასწარმეტყველთა" სახელწოდება; ამ მიმდინარეობის ბელადები იყვნენ ნიკლას შტორხი, მარკუს შტიუბნერი და სხვ. თომას *მიუნცერის* გავლენით მათ მიზნად დაისახეს „ღვთის სამეუფეოს" რევ. გზით დამყარება. მიუნცერის ხელმძღვანელობით მათ შეადგინეს რევ. პარტია გლეხთა ომის დროს (იხ. *გლეხთა ომი გერმანიაში 1524—26*), რ-ის დამარცხებისა და შემუსვრის შემდეგ „წინასწარმეტყველთა" ნაწილი დაუბრუნდა „ღვთის ათასწლიანი მეუფების" პასიურ ლოდინს.

გლეხთა ომის შემდეგ რევ. ა-ის მთავარი ბელადი გახდა ქურქის ოსტატი მ. ჰოფმანი (გ. 1543 ან 1544), რ-მაც გააღრმავა ანაბაპტისტური მოძღვრების მისტ. მხარე. იგი ქადაგებდა ბალტიისპირეთში, შვეციაში, ლუბეკში, აღმ. ფრისლანდიაში და სტრასბურგში. იწინასწარმეტყველა „ღვთის ათასწლიანი მეუფება" 1533 დამყარდებაო. მისი დაპატიმრების შემდეგ რევ. ა-მა ჰაარლემელი ხაბაზის ი. მატისის ანუ მატისზონის და იან (იოჰან) ლეიდენელის ხელმძღვანელობით დააარსეს *მიუნსტერის კომუნა* 1534—35, სადაც ა-მა სცადეს თავიანთი იდეალების განხორციელება, ხოლო მისი მარცხის შემდეგ საბოლოოდ უარი თქვეს რევ. ბრძოლაზე და მათი გაერთიანება ზომიერ, მშვიდობიან სექტად იქცა. შემდეგ ა-ის მთავარი იდეოლოგი იყო მენო სიმონსი (1492—1559), რ-ის მიმდევრებს *მენონიტები* ეწოდა. ა-ის დევნა გაგრძელდა XVIII ს-მდე. მათ ძლიერი გავლენა მოახდინეს *ბაპტისტების*, *ინდეპენდენტებისა* და *კვაკერების* მოძღვრების ჩამოყალიბებაზე.

*ლიტ.*: С м и р и н М. М., Народная реформация Томаса Мюнцера и Великая крестьянская война, 2 изд., М., 1955; P a y n e E. A., The anabaptists of the 16-th century and their influence on the modern world, L., [1949]; Z s c h ä b i t z G., Zur mitteldeutschen Wiedertäuferbewegung nach dem Großen Bauernkrieg, B., 1958. *გ. ჟორდანია.*

**ანაბარი,** საწარმოს, ორგანიზაციის ან ცალკეული პირის მიერ ბანკში ან შემნახველ სალაროში შესანახად შეტანილი ფულადი საშუალებები.

კაპიტალიზმის პირობებში ა. (დეპოზიტი) სასესხო კაპიტალის განსაკუთრებული ფორმაა. ეს არის მეწარმეთა თავისუფალი ფულადი კაპიტალი, რ-იც თავმოყრილია უმთავრესად მსხვილ ბანკებში. ა. საბანკო რესურსების დიდი ნაწილია, საიდანაც გაიცემა სესხი. კაპიტალ. საზ-ბაში ა-ის მთელ მასას განაგებს უმსხვილესი ბანკები ფინანსური ოლიგარქიის ინტერესების შესაბამისად. ბანკებისა და შემნახველი სალაროების ა. შედგება აგრეთვე მოსახლ. სხვადასხვა ფენის, მათ შორის წვრილი და საშ. ბურჟუაზიის დროებით თავისუფალ ფულად საშუალებათაგან. ა-ის მოძრაობა ექვემდებარება კაპიტალიზმის სტიქიურ კანონებს, რაც განსაკუთრებით ვლინდება ეკონ. კრიზისების დროს და რასაც თან ახლავს ბანკების გაკოტრება და წვრილ მეანაბრეთა გაჩანაგება. ბანკები გაცემულ სესხზე უფრო მაღალ *სარგებელს* (პროცენტს) ახდევინებენ, ვიდრე ანაბრებზე აძლევენ. სარგებლის განაკვეთი წესდება კონიუნქტურული ცვალებადობის გათვალისწინებით. გამწვავებული კონკურენციაა ბანკებსა და შემნახველ სალაროებს შორის, რადგან უკანასკნელნი უფრო მაღალ სარგებელს აძლევენ ანაბრებზე, ვიდრე ბანკები. ამიტომ ზოგიერთ კაპიტალ. სახელმწიფოში კანონმდებლობით არის დაწესებული ანაბრების ზღვრული ოდენობა შემნახველ სალაროებში, რათა ბანკებიდან ა. შემნახველ სალაროებში არ გადავიდეს.

ა. ორგვარია: 1. მ ო თ ხ ო ვ ნ ა მ დ ე, რ-იც შეტანილია ვადის დაუწესებლად და მისი გამოტანა მეანაბრეს მთლიანად ან ნაწილობრივ ყოველთვის შეუძლია; 2. ვ ა დ ი ა ნ ი, რ-იც შეტანილია წინასწარ დაწესებული ვადით და მისი გამოტანა მეანაბრეს შეუძლია მხოლოდ ამ ვადის გასვლის შემდეგ. თანამედროვე კაპიტალიზმის პირობებში გავრცელებულია ა. მოთხოვნამდე.

სოციალ. ქვეყნებში ა. პრინციპულად განსხვავებული ხასიათისაა. აქ ა. მშრომელთა დანაზოგია, რ-საც ინახავენ შემნახველ სალაროებში და სახელმწ. ბანკში. ა-ს სახელმწიფო იყენებს გაფართოებული სოციალ. აღწარმოებისა და ხალხის კეთილდღეობის ამაღლების ინტერესებისათვის. სახელმწ., კოოპ. და საზ. ორგანიზაციების თავისუფალი ფულადი სახსრები ინახება ბანკებში ან შემნახველ სალაროებში ანგარიშსწორების ან მიმდინარე ანგარიშზე. სსრკ-ში ა-ის სახეებია მოთხოვნამდე, ვადიანი, პირობითი და მომგებიანი. გავრცელებული ფორმაა ა. მ ო თ ხ ო ვ ნ ა მ დ ე, რ-საც შემნახველი სალაროები ღებულობენ განსაზღვრული პირის სახელზე ან წარმომდგენზე; სხვა სახის ა. მიიღება მხოლოდ განსაზღვრული პირის სახელზე. ა-ის თანხა და შენახვის ვადა განსაზღვრული არ არის, გაიცემა ნაწილობრივ და მთლიანად მეანაბრის პირველი მოთხოვნისთანავე. ვ ა დ ი ა ნ ი ა. მიიღება არანაკლებ 6 თვის ხანგრძლივობით. მ ო მ გ ე ბ ი ა ნ ა-ზე შემოსავალი მიიღება მოგებით. მოგების ტირაჟი იმართება წელიწადში 2-ჯერ; პ ი რ ო ბ ი თ ა-ს მეანაბრე მიიღებს მხოლოდ ა-ის შეტანისას დათქმული განსაზღვ-

რული პირობის შესრულების შემდეგ, მაგ., სრულწლოვანების მიღწევისას, უმაღლესი სასწავლებლის დასრულებისას და სხვ., ამ პირობის შესრულების დამადასტურებელი საბუთის საფუძველზე. სსრკ-ის მთავრობა უზრუნველყოფს ა-ის დაცვა-შენახვას, აგრეთვე ა-ის საიდუმლოებას. ა-ს არ დაედება ყადაღა, განსაკუთრებული შემთხვევის გარდა. მეანაბრე შეიძლება იყოს ყოველი პირი, ეროვნებისა და ასაკის მიუხედავად. მეანაბრეს უფლება აქვს ანაბარი ანდერძით დაუტოვოს როგორც კანონიერ მემკვიდრეს, ისე სხვა პირს. ა. შეიძლება გადაეცეს იურიდ. პირსაც. შემნახველი სალარო ღებულობს აგრეთვე ზოგიერთი ორგანიზაციის ა-ს, რ-საც უხსნის მიმდინარე ანგარიშს. სსრ კავშირში მოსახლეობის ა-ის სისტემ. ზრდა ნათლად ასახავს მშრომელთა ცხოვრების დონის ამაღლებას და საბჭ. მანეთის სიმტკიცეს.

*ვ. ჩანქლაძე.*

**ანაბარი,** მდინარე რსფსრ იაკუტიის ასსრ-ში. სიგრძე 939 *კმ*, აუზის ფართ. 100 ათ. *კმ*$^2$. სათავე აქვს ანაბარის პლატოს (შუა ციმბირის ზეგანი) სამხრ. ნაწილში (ზემო დინებაში ეწოდება დიდი კუონამკა). მიედინება ციცაბოფერდობიან ხეობაში. ქვემო დინებაში, ჩრდ. ციმბირის დაბლობის ბორცვიან ტუნდრაში, ქმნის განიერ ხეობას. ლაპტევების ზღვასთან შეერთებისას წარმოშობს ძაბრისებრ წყალმარჩხ ესტუარს. ა-ის აუზში ბევრი ტბაა. მდინარეს ზღვაში წლიურად შეაქვს 12 *კმ*$^3$ წყალი. საზრდოობს თოვლისა და წვიმის წყლით. საშ. წლ. ხარჯი შესართავთან 498 *მ*$^3$/*წმ*. წყალდიდობა იწყება მაისის ბოლოს, მაქსიმუმს აღწევს ივნისში. ზაფხულში ხშირია წვიმებით გამოწვეული წყალმოვარდნები. იყინება სექტ. ბოლოს, ყინულსვლა ივნ. დასაწყისში. ა-ის მთავარი შენაკადებია: მარჯვ. — პატარა კუონამკა, უჯა, უელე; მარცხ. — სუოლამა, ხარაბილი. ა. მდიდარია თევზით. სანაოსნოა (არარეგულარულად) დელინგდემდე (მდ. პატარა კუონამკაზე). ა-ის აუზში ალმასის საბადოებია.

**ანაბარის მასივი,** კრისტ. მასივი, ფარი ციმბირის ბაქნის ჩრდ. ნაწილში (მდ. ანაბარის ზემო და შუა დინება, მდ-ების პოპიგაის, კოტუიკანის და არგა-სალის ზემოთი). ძირითადად ემთხვევა ანაბარის პლატოს. აგებულია არქაული გნაისებით და კრისტ. ფიქლებით, ზოგან გარღვეულია გრანიტოიდების ინტრუზიებით. ღრმადაა დანაწევრებული მდინარეებით. სიმაღლე დაახლ. 500—600 *მ*.

**ანაბარის ყურე,** ყურე ლაპტევების ზღვის დას. ნაწილში, კონტინენტსა და ნ.-კ. ნორდვიკს შორის. ხმელეთში შეჭრილია 67 *კმ*-ზე, სიგანე შესასვლელთან 76 *კმ*, შიგა ნაწილში 7—9 *კმ*, სიღრმე 3—12 *მ*. აქვს მაღალი და ციცაბო ნაპირები. ყურის სამხრ. ნაწილი გადადის ანაბარის უბეში, რ-შიც ჩაედინება მდ. ანაბარი. წელიწადის უმეტეს დროს ყინულითაა დაფარული.

**ანაბასი** (Anabas scandens), თევზი ანაბასისებრთა ოჯახისა. მურა-მწვანე ფერისაა. მუცელი მოყვითალო აქვს. მისი სხეულის სიგრძე 20 *სმ* აღწევს. გვხვდება ინდოეთის, ბირმის, ინდონეზიისა და ფილიპინის კ-ების მტკნარ წყალსატევებში. ა-ს ატმ. ჰაერით სუნთქვა შეუძლია, ხშირად გამოდის ხმელეთზე და ფარფლების დახმარებით მოძრაობს, ზოგჯერ კი ხეზე ასვლასაც ახერხებს. წყალსატევის ამოშრობის შემთხვევაში ა. მასობრივად გადადის ახალში. უწყლოდ ძლებს 6—8 საათს.

**„ანაბასისი“** (ბერძნ. Anabasis <—ალმასვლა, ამ შემთხვევაში, სვლა ქვეყნის შიდა მხარეებისაკენ), ცნობილია ამ სახელწოდების 2 თხზულება, რ-ებშიც სამხ. ლაშქრობებია აღწერილი: 1. „კიროსის ანაბასისი“ — *ქსენოფონტ* ათენელისა, დაწერილი შვიდ წიგნად ძვ. წ. IV ს. I ნახევარში. ამ თხზულებაში აღწერილია სპარსელი უფლისწულის კიროსის ლაშქრობა თავისი ძმის სპარსეთის მეფის *არტაქსერქსე II-ის* წინააღმდეგ და ბაბილონის მიდამოებიდან კიროსის 10 ათ. დაქირავებული ბერძენი მეომრის უკან დახევა შავი ზღვის სანაპიროებისაკენ. ეს გზა ქართვ. ტომებით დასახლებულ მიწა-წყალზეც გადიოდა. ამიტომ „ა-ში“ მოიპოვება საისტ. ცნობები არა მარტო სპარსეთსა და საბერძნეთზე, არამედ ქართვ. ტომების შესახებაც. „ა-ში“ დასახელებულია ზოგი ისეთი ქართვ. ტომი, მის მიწა-წყალზე არსებული ქალაქი, თუ სხვა გეოგრ. ერთეული, რ-საც სხვა საისტ. წყარო არ იცნობს. „ა.“ საქართვ. ისტ. ერთი უძველესი და სრულად დაცული წყაროა, რ-შიც აისახა თითქმის ყველა ასპექტი ქართვ. ტომების ყოფა-ცხოვრებისა ძვ. წ. V ს. დასასრულს. 2. „ალექსანდრეს ანაბასისი“ არიანე ფლავიუსისა (ახ. წ. II ს.), ქსენოფონტის „ა-ის“ მიბაძვით შვიდი წიგნისაგან შედგენილი ნაშრომი ალექსანდრე მაკედონელის ლაშქრობათა შესახებ. არიანეს „ა.“ ემყარება პტოლემესა და არისტობულეს შრომებს. დიოდორესა და პლუტარქეს თხზულებებთან ერთად იგი ალექსანდრე მაკედონელის ისტორიის ერთი უმთავრესი წყაროა — იწყება ალექსანდრეს აზიაში ლაშქრობით და მთავრდება მისი გარდაცვალებით. დაწერილია მდიდარ ფაქტობრივ მასალაზე დაყრდნობით და სამხ. საქმის ცოდნით.

*ლიტ.*: მიქელაძე თ., ქსენოფონტის „ანაბასისი“ (ცნობები ქართველი ტომების შესახებ), თბ., 1967; Арриан, Поход Александра, пер. с греч. М. Е. Сергеенко, М.—Л., 1962; Ксенофонт, Анабасис, пер. М. Максимовой, М.—Л., 1951.

*თ. მიქელაძე.*

**ანაბეჭდი,** საღებავწასმული საბეჭდი ფორმიდან ქაღალდზე ან სხვა მასალაზე გადატანილი სასტამბო ტექსტი ან გრაფ. გამოსახულება. ა-ს ამზადებენ სტამბაში აწყობის პროცესში დაშვებული შეცდომებისა და სარედაქციო სწორებისათვის. არის სასინჯი ა-იც, რ-საც ფერადი ბეჭდვის დროს ფორმების მომზადების სხვადასხვა ეტაპზე (ტირაჟის ბეჭდვამდე) ფერებისა და გამოსახულების საკონტროლოდ და შესწორებათა შესატანად იყენებენ.

**ანაბიოზი** (ბერძნ. anabiōsis — გაცოცხლება), ორგანიზმის ისეთი მდგომარეობა, როდესაც სასიცოცხლო პროცესები (ნივთიერებათა ცვლა და სხვ.) დროებით შეწყვეტილი ან დაქვეითებულია, მაგრამ ხელსაყრელ პირობებში კვლავ აღდგება — ხდება ორგანიზმის „გაცოცხლება“. ა. პირველად ცხოველებში აღმოაჩინა და აღწერა ჰოლანდ. მეცნ. ა. *ლევენჰუკმა* 1701. ა-ს იწვევს ზოგი საარსებო პირობების გაუარესება. მაგ., ორგანიზმის მიერ წყლის დაკარგვა ტემპ-რის შეცვლის გამო. ბევრ ცხოველს — ჰიდრებს, მრგვალ ჭიებს, ხმელეთის მოლუსკებს, ზოგიერთ მწერს, ცხელი ქვეყნების ზოგ ხერხემლიანსაც (ამფიბიები და ქვეწარმავლები) 50, ზოგჯერ კი 75% წყლის დაკარგვის შემდეგაც კი შეუძლია გამოცოცხლდეს, თუ ხელსაყრელი პირობები შეექმნა. მცირე ზომის ცხოველებს, მცენარეულ თესლებსა და სპორებს მაშინაც აქვთ გამოცოცხლების უნარი, როცა ვაკუუმში ან დაბალ ტემპ-რაზე არიან გამომშრალი. ცნობილია, რომ მრავალი მცენარის გამომშრალი თესლი 50 წლის მანძილზე ინარჩუნებს გაღივების უნარს. ა-ად ითვლება ორგანიზმის გაყინვით გამოწვეული მდგომარეობაც. რუსმა მეცნ. პ. ბახმეტიევმა დაადგინა, რომ მწერების გამოცოცხლება გაყინვის შემდეგ შესაძლებელია მხოლოდ არასრული გაყინვისას, როცა ქსოვილური სითხე თხევად მდგომარეობაში რჩება. ა. ბუნებრივად ახასიათებს ზოგ ცხოველს. ეს მისი შეგუებაა გარემოს არახელსაყრელ პირობებთან (ცხოველების სეზონური ძილი). ზოგადბიოლ. თვალსაზრისით, ა. არის ორგანიზმის *ევოლუციის* პროცესში გამომუშავებული ფიზიოლ. შეგუების ერთ-ერთი უძველესი ფორმა. სასიცოცხლო პროცესების დროებით შეწყვეტა არსებობის არახელსაყრელ პირობებში მცირე ზომის ცხოველების გადარჩენის ერთადერთი საშუალება იყო. ოსმოსური ა. შეიმჩნევა წყლის ცხოველებში. ამ დროს სასიცოცხლო პროცესთა დაქვეითების მიზეზია მარილების კონცენტრაციის გაზრდა. გაყინვით და გამოშრობით მიღებულ ა-ის მოვლენას იყენებენ მშრალი ცოცხალი ვაქცინების დასამზადებლად, ბაქტერიათა კულტურების, ვირუსებისა და სიმსივნის უჯრედების ხანგრძლივად შესანახად, გადასანერგი ქსოვილებისა და ორგანოების (ხრტილი, ძვალი, სისხლძარღვები და სხვ.) დასაკონსერვებლად. ა-ის მოვლენას განსაკუთრებული მნიშვნელობა ენიჭება გულზე, ფილტვებსა და ტვინზე ქირურგ. ოპერაციების ჩატარებისათვის, კოსმ. სივრცის პერსპექტიული ათვისებისა და სას.-სამ. ცხოველთა ხელოვნური დათესვლის საქმეში.


ანაბასი.

**ანაბოლია** (ბერძნ. anabolē — აღმავლობა), *ფილემბრიოგენეზის* სახესხვაობა — ზრდასრული ორგანიზმის ნიშან-თვისებათა შეცვლა ფორმათწარმომქმნელი პერიოდის ბოლოს ახ. სტადიების დამატების შედეგად. წინაპრების ონტოგენეზის გვიან სტადიებში წარმოქმნილი ნიშან-თვისებები შთამომავლობას შეიძლება განუვითარდეს იმავე ან უფრო ადრეულ სტადიაში. ტერმინი „ა.“ შემოიღო რუსმა მეცნიერმა ა. სევერცოვმა (1912), რ-იც წინაპრების ნიშან-თვისებათა გამეორებას შთამომავლობის ონტოგენეზში (იხ. *ბიოგენეზური კანონი*) ა-ის შედეგად თვლიდა. ა-ის მაგალითია ხრტილებისა და ძვლების შეზრდა ზრდასრული ხერხემლიანი ცხოველების ჩონჩხში მაშინ, როცა ამ ცხოველთა წინაპრების მთელი ინდივიდ. განვითარების პროცესში ძვლები და ხრტილები განცალკევებული რჩებოდა.

**ანაბოლიზმი,** ორგანიზმში *ნივთიერებათა ცვლის* იმ ქიმ. პროცესთა ერთობლიობა, რ-ის დროს უჯრედებისა და ქსოვილების შემადგენელი ნაწილები წარმოიქმნება. შეესატყვისება *ასიმილაციას*. ა. *კატაბოლიზმის* საპირისპირო პროცესია.

**ანაბრის საიდუმლოება,** იხ. სტ. *ანაბარი*.

**ანაგა,** სოფელი სიღნაღის რ-ნში, ალაზნის ველზე. სოფსაბჭოს ცენტრი. ზ. დ. 400 *მ*, სიღნაღიდან 6 *კმ*, წნორიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 9 *კმ*, კოლ-ბა, (მემინდვრეობა, მესაქონლეობა, მევენახეობა, მეაბრეშუმეობა, მებოსტნეობა), ღვინის ქ-ნა. საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, კლუბი (კინოდანადგარი), 2 ბ-კა, საავადმყოფო, აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა. ა-ის მიდამოებში არის შუა საუკ. ეკლესია წმ. ელიასი და თამარის ციხე.


ანაგა. თამარის ციხე.

**ანაგენეზი** (ბერძნ. ana — ზევით და genesis — წარმოქმნა, წარმოშობა) ბიოლოგიაში, 1. ევოლუციური პროცესის ტიპი, რ-იც ახლოს დგას პროგრესთან. ტერმინი შემოიღო ამერ. მეცნიერმა ა. ჰაიატმა (1866) ორგ. სამყაროს მსხვილი სისტემატიკური ჯგუფების განვითარების საწყისი სტადიის აღსანიშნავად. ამ ტერმინით ავსტრ. მეცნიერმა ბ. რენშმა 1947 აღნიშნა ახ. ორგანოების წარმოქმნა და სტრუქტურული ტიპების სრულყოფა ორგანიზმთა დიდი ჯგუფების ევოლუციაში. ა-ს ახასიათებს ორგანოთა გართულება, მათი მოქმედების სრულყოფა და განვითარების ავტონომიზაცია. ამ გაგებით იგი *არომორფოზს* უახლოვდება. 2. ქსოვილთა რეგენერაციის პროცესი (ამ გაგებით ტერმინი „ა.“ იშვიათად იხმარება).

**ანაგვირილა,** ერთ-, ორ- ან მრავალწლო-


კოლხური ანაგვირილა.

ვანი ბალახოვანი მცენარეები *რთულყვავილოვანთა* ოჯახის Tripleurospermum-ის და Chamaemelum-ის გვარისა. Tripleurospermum-ის გვარის სახეობები გავრცელებულია ჩრდ. ნახევარსფეროში. საქართველოში გვხვდება 9 სახეობა, მათგან ენდემურია 3 (მაგ., კოლხური ა. — Tr. colchicum). ჩვენში ა. უმეტესად მაღალმთის სარტყელში იზრდება. ზოგი სახეობა კი — მთის ქვემო სარტყელსა და ბარში, ჩვეულებრივ — მდელოებზე, აგრეთვე ქვიან ადგილებში, კლდეებზე, მინდვრებში, გზის პირებზე და სხვ. ზოგი სახეობა საძოვრის მცენარეა. ა-ს თესლი 20% ზეთს შეიცავს, ცალკეული სახეობის ფოთლები კი—C ვიტამინს.

*მ. სახოკია.*

**ანაგლიფია** (ბერძნ. anaglyphos — ამოზნექილი, რელიეფური), სტერეოსკოპული (მოცულობითი) გამოსახულების მიღების პოლიგრაფიული ხერხი. ა. ხორციელდება ერთი ობიექტიდან გადაღებული ორი შავ-თეთრი გამოსახულების სხვადასხვაფრად შეღებილი სურათების მეშვეობით. გამოსახულების მოცულობითი აღქმა გამოიხატება შემდეგში: ობიექტივების ოპტ. ღერძიდან სხვადასხვა მანძილზე გადაღებული და განსაზღვრული კუთხით ერთმანეთზე დადებული სტერეოსკოპული გამოსახულების წყვილი ფერადი სათვალით სხვადასხვა პერსპექტივაში ჩანს, მაგ., თუ მარჯვ. თვალით აღსაქმელი სურათი შეღებილია წითლად, ხოლო მარცხ. თვალით აღსაქმელი — ლურჯ-მწვანედ, სათვალეს მარჯვ. მხარეს ლურჯ-მწვანე ფერის მინა უნდა ჰქონდეს, მარცხ. მხარეს კი — წითელი. ამის შედეგად თითოეული თვალი სურათს ნაცრისფრად დაინახავს და ორ ნაცრისფერ გამოსახულებას აღვიქვამთ, როგორც შავ-თეთრ მოცულობითს სურათს. ა-ის მეთოდს იყენებენ სახელმძღვანელოების მოცულობითი ილუსტრაციების დასამზადებლად, სტერეოსკოპული ფილმების შესაქმნელად და სხვ.

**ანაგრამა** (ბერძნ. ana — გადა და gramma — ასო), ასოების გადასმა ისე, რომ ერთი სიტყვიდან სხვა სიტყვა მივიღოთ, მაგ. თავი — თივა, ხატი — ტახი. ა-ს ზოგჯერ ფსევდონიმის შესადგენად მიმართავენ. მაგ., ტონკმელი (მელიტონ კელენჯერიძე), ეძიოთ ა. (თოიძე ალექსანდრე). ა. გვხვდება გალექსილ გამოცანებსა და შარადებში.

**ანადირი,** მდინარე ჩუკოტის ნაციონალურ ოკრუგში (რსფსრ მაგადანის ოლქი). სიგრძე 1150 *კმ,* აუზის ფართ. 191 ათ. *კმ*². სათავე აქვს ანადირის ზეგანზე. ზემო დინებაში მთის ტიპის მდინარეა, ქვემო დინებაში ვაკეზე გამოდის და იტოტება. მიედინება ტუნდრასა და ტყეტუნდრაში. ერთვის ონემენის ყურეს (ანადირის ყურე, ბერინგის ზღვა) და წლიურად შეაქვს 44 *კმ*³ წყალი. საზრდოობს მეტწილად თოვლის და წვიმის წყლით. საშ. წლ. ხარჯი შესართავთან 1400 *მ*³/*წმ*. გაზაფხულის წყალდიდობა იწყება მაისში, მაქსიმუმს ივნისში აღწევს; ზაფხულის ჩამონადენი ხშირი წვიმების ხარჯზე რამდენადმე გაზრდილია. ზაფხულობით წყალმოვარდნები იცის. ზამთარში წყალმცირეა. იყინება ოქტ. ბოლოს, ყინულსვლა მაისის ბოლოსაა და გრძელდება 6—10 დღე. ყინულის დნობის დროს ჩნდება ძლიერი ყინულხერგილები. ა-ის მთავარი შენაკადებია: მარცხ.— ბელაია, ტანიურერი, კანჩალანი, ვოლჩია; მარჯვ. — მეჩკერევა, დიდი და პატარა პელედონი, იაბლონი, ეროპოლი, მაინი. სანაოსნოა პატარა გემებისათვის შესართავიდან 570 *კმ*-ზე დაბა მარკოვომდე, ზემოთ მხოლოდ წყალდიდობის დროს ადის კატარღები. ქვემო დინებაში — თევზჭერა. ა-ის აუზში—ქვანახშირის მოპოვება.

**ანადირი** (1920-მდე ნ ო ვ ო-მ ა რ ი ი ნ ს კ ი), ქალაქი (1965-მდე დაბა) რსფსრ მაგადანის ოლქში, ჩუკოტის ნაციონალური ოკრუგის ცენტრი. ბერინგის ზღვის ანადირის უბის ნაპირზე. საზღვ. კავშირი აქვს კამჩატკის პეტროპავლოვსკთან, მაგადანთან, ვლადივოსტოკთან; საჰაერო — მოსკოვთან, ხაბაროვსკთან, მაგადანთან. 10 ათ. მცხ. (1974). თევზის ქ-ნა. ქვანახშირის მოპოვება. პედ. სასწავლებელი, მხარეთმცოდნეობის მუზეუმი, ტელეცენტრი.

**ანადირის დაბლობი,** დაბლობი აზიის ჩრდ.-აღმ. ნაწილში, ჩუკოტის ნაციონალურ ოკრუგში (რსფსრ მაგადანის ოლქი). აღმ-ით ეკვრის ანადირის ყურეს, დას-ით შემოსაზღვრულია პეკულნეის და რარიტკინის ქედებით. სიგრძე 270 *კმ,* სიმაღლე 100 *მ*-მდე. აგებულია ალუვიურ-ტბიური ქვიშებით და თიხნარით. რელიეფი მეტწილად ვაკეა შთენილი და დაბალმთიანი მასივებით, დრენირებულია ანადირით, კანჩალანით, ველიკაიათი და სხვა მდინარეებით. განვითარებულია მრავალწლიანი მზრალობა. ბევრია თერმოკარსტული და ნამდინარევი ტბა. ჭარბობს ბალახიანი და ბუჩქიანი ტუნდრა.

**ანადირის ზეგანი,** ზეგანი აზიის ჩრდ.-აღმ. ნაწილში, ჩუკოტის ნაციონალურ ოკრუგში (რსფსრ მაგადანის ოლქი), მდ. ანადირის ზემო დინებაში და მის შენაკად იურუმკუვეემის აუზებში. სიგრძე დაახლ. 400 *კმ,* სიგანე 130 *კმ*-მდე, სიმაღლე 800—1100 *მ*. აგებულია ცარცული და პალეოგენური ბაზალტებით, ანდეზიტებითა და დაციტებით. გაბატონებულია მსხვილბუჩქიანი ნაღარი და პოლიგონალური ტუნდრა. დაბლა ფერდობზე წვრილბუჩქიანი მურყნის და ქონდარა ფიჭვის ტუნდრაა. გამოზიდვის კონუსებზე იზრდება ფოთლოვანი ნათელი ტყეები. მდინარეთა ტერასები ჭაობიანია. ირმის იალაღები.

**ანადირის ყურე,** ყურე ბერინგის ზღვაში, ჩუკოტის ნ.-კ-სა და კონტინენტს შორის. სიგრძე 278 *კმ,* სიგანე შესასვლელთან დაახლ. 400 *კმ,* სიღრმე 100—105 *მ*-მდე. ა. ყ-ს ერთვის (ონემენის ყურეში) მდ. ანადირი. წელიწადის უმეტეს დროს დაფარულია მცურავი ყინულით. მოქცევა ნახევარდღეღამური, სამხრ-ში — შერეული, სიმაღლე 3 *მ*. ყურის სანაპიროზეა ნავსადგური ანადირი.

**„ანადოლუ აჟანსი“,** თურქეთის საინფორმაციო სააგენტო. დაარსდა 1920 ანკარაში. საკორესპონდენტო პუნქტები აქვს როგორც თურქეთში, ისე ევროპის, ახლო აღმოსავლეთის, სამხრ.-აღმ. აზიის ქვეყნებში.

**ანაერობები,** ა ნ ა ე რ ო ბ უ ლ ი ო რ გ ა ნ ი ზ მ ე ბ ი, (ბერძნ. an — უარყ. ნაწ. და *აერობები*), ორგანიზმები, რ-ებსაც შეუძლიათ თავისუფალი ჟანგბადის გარეშე არსებობა. ტერმინი შემოიღო ლ. *პასტერმა* 1861. ა. უმეტესად მიკროორგანიზმებია. *დუღილის* მეშვეობით ისინი ორგ. ნივთიერებებს გარდაქმნიან და ამ გზით იღებენ სასიცოცხლო პროცესებისათვის საჭირო ენერგიას. განასხვავებენ ობლიგატურ და ფაკულტატიურ ა-ს. ო ბ ლ ი გ ა ტ უ რ ი (აუცილებელი) ა. კარგად ვითარდება სრულიად უჟანგბადო არეში; მათი ვეგეტატიური ფორმები ჰაერთან შეხებისას სწრაფად იღუპება, სპორები კი ჟანგბადის მიმართ გამძლეა. ობლიგატური ა-ია *ტეტანუსის* გამომწვევი მიკროორგანიზმები, ზოგი სტრეპტოკოკი და სხვ. ზოგჯერ ეს ა. ადამიანის ნაწლავებში გვხვდება და აქ მავნე მიკროფლორის ანტაგონისტების როლს ასრულებს. მრავალუჯრედიან ორგანიზმებს შორის ობლიგატური ა. არ გვხვდება. ფ ა კ უ ლ ტ ა ტ ი უ რ ი (პირობითი) ა. ვითარდება როგორც უჟანგბადო, ისე ჟანგბადიან არეში. ამიტომ საზღვარი ა-სა და *აერობებს* შორის საკმაოდ პირობითია. ფაკულტატიურ ა-ს განეკუთვნება მიკროორგანიზმები (საფუარები, ჩირქმბადი კოკები, მუცლის ტიფის ჩხირები და სხვ.), ლპობადი შლამის ბინადარი ზოგი უმარტივესი და მრავალუჯრედიანი ცხოველი (წამწამიანი ინფუზორიები, მცირეჯაგრიანი ჭიები, მოლუსკები და სხვ.) და ნაწლავის პარაზიტები (ინფუზორიები, მრგვალი და ბრტყელი ჭიები). ა. ბუნებაში ფართოდ არიან გავრცელებული და დიდ როლს ასრულებენ ორგ. და არაორგ. ნივთიერებათა გარდაქმნაში.

**ანაერობიოზი,** სიცოცხლე თავისუფალი ჟანგბადის გარეშე. ტერმინი შემოიღო ლ. *პასტერმა* 1861. მან აღმოაჩინა, რომ *ერბომჟავური დუღილის* გამომწვევი მიკროორგანიზმები ჟანგბადის არსებობისას იღუპებიან. მრავალუჯრედიან ცხოველებში ა. უმეტესად ხანმოკლე მოვლენაა და უჟანგბადობის გადატანის საშუალებას აძლევს მათ (იხ. *ანაბიოზი*). ასეთი დროებითი ა-ის უნარი შესწევს ყველა ცოცხალი ორგანიზმისა და მ. შ. ადამიანის ქსოვილების უჯრედებსაც (განსაკუთრებით ემბრიონულ და ავთვისებიან უჯრედებს). ანაერობულ გარდაქმნათა პროცესებს (დუღილი, ლპობა) დიდი მნიშვნელობა აქვს ნივთიერებათა მიმოქცევისათვის ბუნებაში. შდრ. *აერობიოზი*.

**ანაერობული ინფექცია,** მაავადებელი *ანაერობებით* გამოწვეულ დაავადებათა ჯგუფი. ტერმინი ა. ი. უმეტესად იხმარება *აიროვანი განგრენის* აღსანიშნავად. ანაერობები იწვევენ აგრეთვე *ტეტანუსს, ბოტულიზმსა* და სხვ.

**ანაზატი** (სომხ. არათავისუფალი, არაკეთილშობილი), ადრინდ. ფეოდ. სომხეთში არაპრივილ., ექსპლუატირებული ფენები — გლეხები (*შინაკანები*), ვაჭრები, ხელოსნები და ქალაქის პლებსი. ა-ებს *რამიკებსაც* უწოდებდნენ.

**ანათემა** (ბერძნ. anathēma—დაწყევლა), განკვეთა, დაწყევლა, შეჩვენება ქრისტ. ეკლესიაში. ქართულ ეკლესიაში ა-ის შესატყვისად ზოგჯერ იხმარებოდა „შერისხვა“.

**ანა ივანეს ასული** (28. 1. 1693, მოსკოვი, — 17. X. 1740, პეტერბურგი), რუსეთის იმპერატორი 1730 წ. 25 იანვრიდან. ივანე V-ის ასული, *პეტრე I-ის* ძმისწული. 1710 მიათხოვეს კურლანდიის ჰერცოგ ფრიდრიხ ვილჰელმს. მალე დაქვრივდა. *უზენაესმა საიდუმლო საბჭომ* რუსეთის ტახტზე მიიწვია და მთელი რიგი პირობები—„კონდიციები“ წაუყენა, რ-ებიც მაღალი ფეოდ. არისტოკრატიის სასარგებლოდ ზღუდავდა იმპერატორის ძალაუფლებას. 1730 წ. 25 თებ. ა. ი. ა-მა თავად-აზნაურთა და გვარდიის ოფიცერთა მხარდაჭერით უარი თქვა „კონდიციების“ შესრულებაზე, გააუქმა უზენაესი საიდუმლო საბჭო და დიდი შეღავათები მისცა თავადაზნაურობას. გონებაშეზღუდული, ზარმაცი და გაუნათლებელი ა. ი. ა. თითქმის არ ერეოდა სახელმწ. საქმეებში; ფავორიტ. *ბირონის* მეთაურობით სახელმწიფოს განაგებდნენ ბალტიისპირელი გერმანელები.

*ლიტ*: История СССР. С древнейших времён до наших дней, т. 3, М, 1967, с. 259 — 269

**ანაიზა,** ქალაქი საუდის არაბეთის ცენტრ. ნაწილში, ანაიზის ოაზისში (ნაჯდის პროვინცია), ქ. ბურაიდის სამხრ-ით, ერაყიდან და ინდოეთიდან ეგვიპტეში გამავალ ძველ საქარავნო გზაზე. დაახლ. 40 ათ. მცხ. ლითონის ნაკეთობათა კუსტარული წარმოება.

**ანაკლია,** სოფელი ზუგდიდის რ-ნში, შავი ზღვის პირას, მდ. ენგურის შესართავთან, მარცხ. ნაპირზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., ერგეტა, თიქორი, ცვანე). ზ. დ. 3 *მ,* ზუგდიდიდან 30 *კმ;* ზღვის კლიმ. კურორტი. ა-ში ზღვის ნოტიო ჰავაა. მზის ნათების ხანგრძლივობა 2208 *სთ* წელიწადში. არის დაფერდებული

წმინდა სილის პლაჟი (სიგრძე 10—12 *კმ*, სიგანე 50—80 *მ*). მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა, რძისა და ყველის საამქრო. რვაწლ. და საშ. სკოლა, ბ-კა, 2 კლუბი, საავადმყოფო, აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

ქართ. წერილობით წყაროებში სახელწ. „ა.“ ორი ფორმით გვხვდება—ანაკლია და ანაკრია. XV—XVII სს. ა. ოდიშის სამთავროს ერთ-ერთი მნიშვნელოვანი სავაჭრო ნავსადგ. იყო. XVIII ს. დასაწყისში ა. თურქებმა მიიტაცეს და 1703 აქ ციხე ააგეს. კვადრ. ციხის ოთხივე კუთხეში კოშკები იყო აღმართული. გალავანი ორიარუსიანია. ქვედა იარუსი ყრუ კედლითაა ამოყვანილი, ზედაში სათოფურებია დატანებული. ციხე განახლებულია 1725. თურქების ხელში ა. ტყვეებით ვაჭრობის ბუდედ გადაიქცა. 1805 ა. რუსეთის ჯარმა დაიკავა, მაგრამ ოსმ. მთავრობამ აიძულა რუსეთი დაეტოვებინა იგი. თურქთა ბატონობისაგან ა. განთავისუფლდა ბუქარესტის საზავო ხელშეკრულებით (1812), რაც ხელმეორედ დაადასტურა და დააზუსტა აკერმანის კონვენციამ (1826).

**ანაკოლუთი** (ბერძნ. anakoluthon — არათანამიმდევრული), სტილისტიკური ფიგურა, სადაც სიტყვათა შორის დარღვეულია სწორი გრამატ. შეთანხმება. მაგ., „ ... და თვალი ჩემი აახილე რომელიცა რომა დაინახა ისევ გაზაფხული მუხთალისა სოფლისა ამისა“ (ი. ჭავჭავაძე). ჩვეულებრივ ა. დამახასიათებელ სტილისტ. ელფერს სძენს რომელიმე პერსონაჟის მეტყველებას.

**ანა კომნენე** (Anna Komnēnē) (1083 — დაახლ. 1148), ბიზანტიელი მწერალი და ისტორიკოსი, იმპ. *ალექსი I კომნენოსის* ასული. ა. კ-მ 1118 მოაწყო შეთქმულება ძმის იოანე II-ის წინააღმდეგ თავისი ქმრის *ნიკიფორე ვრიენიოსის* გასამეფებლად. შეთქმულების მარცხის შემდეგ შერისხულ იქნა და მონაზვნად აღიკვეცა. ა. კ. ბიზანტ. ლიტ. რენესანსის წარმომადგენელია. მან დაწერა „ალექსიადა“, რ-შიც აღწერა თავისი მამის ალექსი კომნენოსის მეფობა და ჯვაროსანთა I ლაშქრობა. „ალექსიადის“ წყაროებია: თვით ა. კ-ს მიერ ნანახი და გაგონილი, მისი მამის ნაამბობი, წერილები და სიგელ-გუჯრები. ა. კ. იყენებს აგრეთვე წინამორბედ ისტორიკოსთა (ფსელოსი, მიქაელ ატალიატე და სხვ.) თხზულებებს. ა. კ.თავის შრომაში დიდ ადგილს უთმობს *ბაგრატ IV-ის* ასულის, მარიამ დედოფლის (მართაყოფილი) ცხოვრებასა და მოღვაწეობას.

*თხზ*.: Алексиада, вступ. ст., пер. и коммент. Я. Н. Любарского, М.—Л., 1965.

*ლიტ*.: ყაუხჩიშვილი ს., ბიზანტიური ლიტერატურის ისტორია, თბ., 1963; მისივე, გეორგიკა. ბიზანტიელი მწერლების ცნობები საქართველოს შესახებ, ტ. 6, თბ., 1966.

*ს. ყაუხჩიშვილი.*

**ანაკონდა** (Eunectes murinus), გველი *მახრჩობელასებრთა* ოჯახისა. აქვს 6—7, იშვიათად 9 *მ*-მდე სიგრძის სხეული, გლუვი, პრიალა ქერცლი, სარქველიანი ნესტოები, წენგოსფერ-რუხი ზურგი, რ-ის გასწვრივ დიდი ზომის მრგვალი რუხი ხალები გასდევს. ბინადრობს გვიანის, ბრაზილიისა და ჩრდ.-აღმ. პერუს წყალსატევების სანაპიროებზე. მეტ დროს წყალში ატარებს. იკვებება თევზებით, პატარა ალიგატორებით, ფრინველებითა და ძუძუმწოვრებით. ადამიანს ძალზე იშვიათად ესხმის თავს. გვალვის დროს სილაში ეფლობა და რინდდება. ჩვეულებრივ, ცოცხლად შობს რამდენიმე ათეულ წიწილს, ზოგჯერ კი კვერცხებს დებს. ა. რეწვის ობიექტია — იყენებენ მის ტყავს, ხორცს, ცხიმს.


ანაკონდა.

**ანაკოფია,** ფეოდალური ხანის ციხე-ქალაქი საქართველოში, ახლანდ. ახალი ათონის ტერიტორიაზე (აფხაზეთის ასსრ). VII—VIII სს-ში ა. აბაზგთა საერისთავოს პოლიტ. ცენტრი იყო. ქართულ საისტორიო წყაროებში პირველად მოხსენიებულია მურვან ყრუს ლაშქრობასთან დაკავშირებით, VIII ს. 30-იან წწ-ში, როცა არაბთაგან ა-ის აღების ცდა მარცხით დამთავრდა. VIII ს. ბოლოდან ა. ახლად შექმნილი აფხაზთა სამეფოს მთავარ ქალაქად იქცა და დედაქალაქად ქუთაისის გამოცხადების შემდეგაც არ დაუკარგავს მნიშვნელობა. საქართვ. ერთიანი სამეფოს შექმნის შემდეგ ა. იყო „თავადი ციხეთა აფხაზეთისათა“ („ქართლის ცხოვრება“), 1032 ა. ბიზანტიელებმა დაიკავეს. 1074 კვლავ საქართველოს დაუბრუნდა. XIV ს-იდან ა. თანდათან დაკნინდა. XIV—XV სს. გენუელებმა ა-ში, ზღვის პირას, მდ. ფსირცხის შესართავთან ციხე ააგეს და ფაქტორია დააარსეს. XVII ს-ში სამეგრელოს მთავარმა ლევან დადიანმა ა-ს ზღუდე შემოავლო. XVIII ს-ში ციხე და ზღუდე უქმად იყო. 1875 ა-ის ნანგრევებთან დაარსდა ახალი ათონის მონასტერი, რ-ის სახელი ეწოდა მთელ იმ ადგილსაც. ვახუშტის ცნობით, ა. „იყო ქალაქი კეთილი, შვენიერი, ზღვასა ზედა წაშენებული და შემდგომად ბაგრატიონთაგან უმეტეს განდიდებული, რომლისა ზღვასა შინა სვეტნი ორმოცამდე დღესაც ჩანან“. ა-ის ტერიტორიაზე 1957—58 ჩატარებულმა არქეოლ. გათხრებმა (ხელმძღვ. მ. ტრაპში) ცხადყო, რომ ციხე-ქალაქს 7 *ჰა* ფართობი ეკავა. გარშემორტყმული იყო კოშკებიანი გალავნით. შიდა ციხე ბორცვის წვერზე იდგა, იქვე იყო კოშკები, ბაზილიკური ეკლესია, ჭა და სხვ. ქალაქის ტერიტორიაზე აღმოჩნდა VII—XII სს. საცხოვრებელი და სამეურნეო ნაგებობები, ტაძრის ნანგრევები, საკირე. ნაპოვნია მინისა და თიხის ჭურჭელი, რკინის საბრძოლო და სამეურნეო იარაღი და სხვ. აქვე მიკვლეულია ელინისტური ხანის ნამოსახლარის ნაშთები.

*ლიტ*.: Анчабадзе З. В., Из истории средневековой Абхазии (VI—XVII вв.), Сух., 1959; Леквинадзе В. А., По поводу Анакопийской крепости, «ს. ჯანაშიას სახ. საქართველოს სახელმწ. მუზეუმის მოამბე», 1968, ტ. 25B; Трапш М. М., Археологические раскопки в Анакопии в 1957—1958 гг. «დ. გულიას სახ. აფხაზეთის ენის, ლიტერატურისა და ისტორიის ინ-ტის შრომები», 1959, ტ. 30.

*ო. ლორთქიფანიძე.*

**ანაკრეონტი** (Anakreōn) (დაახლ. ძვ. წ. 570—487), ძვ. ბერძენი პოეტი. დაიბადა ტეოსში (მც. აზია). მოღვაწეობდა ტირანთა კარზე ჯერ სამოსში, შემდეგ ათენში. იონურ დიალექტზე წერდა ნატიფ, მსუბუქ ლექსებს, ჰიმნებს, ელეგიებს, რ-თა მცირერიცხოვანი ფრაგმენტებიღა შემორჩა. უმღეროდა სიყვარულს, ღვინოს, დროს ტარებას. უშრეტმა ხალისმა, ოპტიმიზმმა, დიდმა პოეტურმა უშუალობამ მრავალი თაყვანისმცემელი გაუჩინა. მისი მიბაძვით ანტ. ხანაშივე იქმნებოდა ლექსები, რ-თა ნაწილმა ჩვენამდე მოაღწია ცალკე კრებ. სახით; ანაკრეონტისებურ სიმღერებს წერდა XVIII—XIX სს. ბევრი პოეტი (იხ. *ანაკრეონტული პოეზია*).

*თხზ*.: [წიგნებში] Poetae melici graeci, ed. D. Page, Oxf., 1962; ელადის მუზა, თბ., 1963; Анакреонт. Первое полное собр. его соч. в переводах русских писателей, сост. А. Тамбовский, СПб., 1896.

*ლიტ*.: ყაუხჩიშვილი ს., ბერძნული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1950; წერეთელი გრ., ანაკრეონტი, «კავკასიონი», 1924, № 3—4.

**ანაკრეონტული პოეზია,** მსუბუქი, ხალისიანი ლირიკა. ა. პ-ს საფუძვლად დაედო ლექსების კრებ. „ანაკრეონტიკა“, რ-იც I ს-შია შეთხზული და XVIII ს-მდე *ანაკრეონტს* მიეწერებოდა. ა. პ-ის მთავარი თემაა ღვინო, ლხინი, ამქვეყნიური ტრფობა, ჰედონიზმი. ანაკრეონტულ ლექსებს წერდნენ რომში (პეტრონიუსი, იმპ. ადრიანე კატულუსი, ჰორაციუსი და სხვ.), აგრეთვე ელინისტურ აღმოსავლეთში, განსაკუთრებით პალესტინასა და ეგვიპტეში; ბიზანტიაში XIII ს-მდე გრძელდებოდა ანაკრეონტული ტრადიცია. XVIII—XIX სს-ში ა. პ-ის ნიმუშები შექმნეს: ინგლისში — თ. მურმა, საფრანგეთში — ვოლტერმა, ბერანჟემ, შენიემ, გერმანიაში — ლესინგმა, რუსეთში — ლომონოსოვმა, დერჟავინმა, ბატიუშკოვმა, პუშკინმა. ქართულ ლიტ-რაში ანაკრეონტული მოტივები ჩანს ა. ჭავჭავაძისა და გ. ორბელიანის ზოგიერთ ლექსში.

**ანაკრუზა** (ბერძნ. anakrusis — უკუსვლა, უკანდახევა), მოკლე ან უმახვილო მარცვლები ტაეპის დასაწყისში; ანტ. ლექსთწყობაში პირველ გრძელ მარცვლამდე, ხოლო სილაბურ-ტონურ ლექსთწყობაში — პირველ მახვილიან მარცვლამდე. დამკვიდრებულია თვალსაზრისი, რომ ქართ. ლექსში ა. აქვს მეორე პეონით (◡—◡◡) დაწყებულ ტაეპს. მაგ., „გაჟრჟოლება სიმინდების“ (გ. ტაბიძე).

**ანალგეზია** (ბერძნ. analgēsia—უგრძნობლობა), ტკივილის შეგრძნების დაკარგვა. აღინიშნება ზურგის ან თავის ტვინის და პერიფერიული ნერვული სისტემის ზოგიერთი დაავადების დროს. ა-ს ჩვეულებრივ ერთვის მგრძნობელობის სხვ. სახეების (შეხების, თერმული და სხვ.) მოშლაც. ა. შეიძლება განვითარდეს ისტერიისა და ჰიპნოზის დროსაც.

**ანალგია,** იხ. *ანალგეზია*.

**ანალგინი,** ტკივილგამაყუჩებელი, სიცხის დამწევი და ანთების საწინააღმდეგო სამკურნალო პრეპარატი. პირაზოლონის წარმოებული. მოყვითალო-მოთეთრო კრისტ. ფხვნილი. ადვილად იხსნება წყალში. ა-ის ფხვნილებს, ტაბლეტებს ან ხსნარს იყენებენ თავის ტკივილის, ნევრალგიის, რევმატიზმის, გრიპისა და სხვ. დროს. მოზრდილთათვის შიგნით მისაღები უმაღლესი ერთჯერადი დოზაა 1 *გ*, დღე-ღამისა — 3 *გ*. ამზადებენ აგრეთვე ა-ის *ამიდოპირინთან, ფენაცეტინთან* და სხვ. წამლებთან კომბინირებულ პრეპარატებს.

**ანალები** (ლათ. annales<annus — წელი), საისტ. თხზულებათა უძველესი სახე; რომაული, აგრეთვე შუა საუკ. მატიანეები, წლების მიხედვით აღნუსხული განსაკუთრებით მნიშვნელოვანი ისტ. ამბები, „წელიწდეულები“. მსგავსი ჩანაწერები, უმთავრესად მეფეთა და დიდ ხელისუფალთა ზეობის წლების მიხედვით გამართული, ადრევე მოეპოვებოდათ ძველ ეგვიპტელებს, ასურელებს, ებრაელებს, სპარსელებს, ბერძნებსა და სხვ. ტერმინი „ა.“ რომაულია. მკვლევართა უმრავლესობის აზრით, რომში ა. წარმოშობილი უნდა იყოს დაახლოებით ძვ. წ. V ს-ში, უზენაესი ქურუმის (pontifex maximus) ყოველწლიური კალენდარული ჩანაწერების მიხედვით. ფიქრობენ, რომ ძვ. ჩანაწერები დაიღუპა რომის დიდი ხანძ-


ანაკლია. ციხის ნანგრევები.

რის დროს ძვ. წ. 387. შემდგომში ნაწილი აღადგინეს ზეპირი გადმოცემების მიხედვით და იგი ჩამოყალიბდა 80-წიგნიან კრებულად, რ-საც „დიდი ანალები“ ეწოდებოდა. ა-ის ჩაწერა შეწყდა პ. მუციუს სცევოლას უზენაესი ქურუმობის დროს (ძვ. წ. 131—114) და დიდი ა-ის კრებულად ჩამოყალიბებასაც ამ დროს უკავშირებენ. ეს ა. არ გადარჩენილა, მაგრამ ვარაუდობენ, რომ მისი შინაარსი ბევრმა გამოიყენა შემდგომში თავისი საისტ. თხზულებებისათვის. ა. ხშირად გვხვდება ქრონოლოგიური თანამიმდევრობით გამართულ საისტ. თხზულების სახელწოდებად ანტ. ხანაშიც და შუა საუკუნეებშიც, ჰეგზამეტრებით დაწერილი ისტ. პოემის სახელად. ა. ადრევე იხმარა რომაელმა პოეტმა კვინტუს ენიუსმა (ძვ. წ. 239—169). რომაულ ისტორიოგრაფიაში განსაკუთრებით სახელგანთქმულია ტაციტუსის „ა.“, ხოლო შუა საუკუნეებში—„ფულდის ა.“ (VII—VIII სს.), „ფრანკთა სახელმწიფოს ა.“ (VII—IX სს.), სენ-ბერტენის „ა.“ (VIII—IX სს.) და სხვ.

*ა. გამყრელიძე.*

**ანა ლეოპოლდის ასული** (7. XII. 1718, როსტოკი, — 7. III 1746, ხოლმოგორი), რუსეთის იმპერიის „მმართველი“ (1740 9. XI — 1741 25. XI); მეკლენბურგ-შვერინის ჰერცოგ კარლ-ლეოპოლდისა და ივანე V-ის ასულის ეკატერინეს ქალიშვილი. 1722-იდან რუსეთში ცხოვრობდა. 1739 მიათხოვეს ბრაუნშვაიგის პრინცს ანტონ-ულრიხს. დეიდამისმა *ანა ივანეს ასულმა* ა. ლ. ა-ის მცირეწლოვანი ვაჟი ივანე VI-ის სახელით ტახტის მემკვიდრედ გამოაცხადა და რეგენტად *ბირონი* დაუნიშნა. 1740 წ. 8 ნოემბ. სასახლის კარზე მომხდარი გადატრიალებისა და ბირონის დაპატიმრების შემდეგ ა. ლ. ა. სათავეში ჩაუდგა ხელისუფლებას. სახელმწ. საქმეებში იგი უმნიშვნელო როლს ასრულებდა. 1741 ელისაბედ პეტრეს ასულის ტახტზე ასვლის შემდეგ ა. ლ. ა. ოჯახით ხოლმოგორში გადაასახლეს.

**ანალიზატორი** (ბიოლ.), რთული ანატომიურ-ფიზიოლოგიური სისტემები, რ-თა მეოხებითაც ხდება ცხოველსა და ადამიანზე მოქმედი ყოველგვარი გაღიზიანების აღქმა და ანალიზი. ა-ის ბიოლ. მნიშვნელობა იმაში მდგომარეობს, რომ იგი უზრუნველყოფს ორგანიზმის მიზანშეწონილ რეაქციას გარემოს ცვალებადი პირობებისადმი, რისი წყალობითაც ორგანიზმი ეგუება გარე სამყაროს და ინარჩუნებს შინაგანი გარემოს ერთგვარ მუდმივობას (იხ. *ჰომეოსტაზი*). ტერმინი შემოიღო ი. *პავლოვმა* 1909. ყოველი ა. სამი ნაწილისაგან შედგება: გაღიზიანების მიმღები პერიფერიული აპარატის (*რეცეპტორი*), აღმოცენებული აგზნების გამტარისა (აფერენტული ნერვული გზა) და ა-ის უმაღლესი ცენტრისაგან (აფერენტული იმპულსების მიმღები თავის ტვინის ქერქული მიდამო).

გაღიზიანების მიმღები პერიფერიული აპარატებია: მხედველობის, ყნოსვის, სმენისა და სხვ. ორგანოები, აგრეთვე ქსოვილებში, სახსრებში, სისხლძარღვებსა და კუნთებში არსებული რეცეპტორები. გამტარი ნაწილი კი პერიფერიული ნერვები და ნერვული უჯრედებია. ორგანიზმზე მოქმედი გამღიზიანებლის ანალიზი პერიფერიაზე იწყება — თითოეული რეცეპტორი რეაგირობს გარკვეული სახის ენერგიაზე, შემდეგ ანალიზი შუამდებარე ნეირონებში გრძელდება. ასე, მაგ., *შუამდებარე ტვინში* განლაგებული მხედველობის ა-ის ფარგლებში განირჩევა საგნის მდებარეობა, ფერი, მაგრამ გარემოს რთული, ცვალებადი გამღიზიანებლების ზუსტი, დიფერენცირებული, საბოლოო ანალიზი ა-ის უმაღლეს ცენტრებში — *თავის ტვინის დიდი ნახევარსფეროების ქერქში* ხდება. ამიტომ ამ ნაწილს ანალიზატორის ქერქულ ბოლოსაც უწოდებენ. ა-ებს უდიდესი მნიშვნელობა აქვს ორგანოების, ფიზიოლ. სისტემებისა და მთელი ორგანიზმის მოქმედების რეგულაციისათვის. ცხოველებისა და ადამიანის თავის ტვინის ანალიზატორული ფუნქცია მჭიდროდ არის დაკავშირებული მის სინთეზურ ფუნქციასთან და მაღალი მგრძნობიარობით, შეგრძნებათა უზუსტესი დიფერენცირებითა და ცვალებად გამღიზიანებლებთან ფართო *ადაპტაციით* ხასიათდება. თავის ტვინის ანალიზურ-სინთეზური მოქმედება *უმაღლესი ნერვული მოქმედების* საფუძველია. ა-ების შესწავლას უდიდესი პრაქტ. და თეორ. მნიშვნელობა აქვს ფიზიოლ., ფილოს., ფსიქოლ., მედ. და აგრეთვე ტექ. პროგრესისათვის (საინჟინრო ფსიქოლოგია). იხ. აგრეთვე *ყნოსვის ანალიზატორი, მხედველობის ანალიზატორი, სმენის ანალიზატორი.*

*ლიტ.*: ძიძიშვილი ნ., რეცეპტორთა ფიზიოლოგია, თბ., 1964; Гамбарян Л. С., Вопросы физиологии двигательного анализатора, М., 1962; Павлов И. П., Полн. собр. соч., 2 изд., т. 4, М., 1951, с. 122—144; Черниговский В. Н., Интероцепторы, М., 1962.

*ნ. ძიძიშვილი.*

**ანალიზი** (ბერძნ. analysis — გახსნა, დაშლა), საგნის აზრობრივი დაშლა შემადგენელ ნაწილებად. ა. სინამდვილის კვლევის მეთოდია. ის საშუალებას გვაძლევს ჩავწვდეთ მოვლენის სტრუქტურას, საგნის ცალკეულ მომენტთა თავისებურებას, მათი ურთიერთდამოკიდებულების ხასიათს, მთელის კავშირს შემადგენელ ნაწილებთან, ამზადებს იმის პირობებს, რომ მივაგნოთ საგნის არსებას, კანონს, ერთეულიდან გადავიდეთ ზოგადზე, წარმოდგენებიდან — ცნებებზე. ისტ. პროცესის ანალიზი ავლენს ამ პროცესის ცალკეულ საფეხურებს, მათ სპეციფ. შინაგან წინააღმდეგობებს. ა. მჭიდროდაა დაკავშირებული *სინთეზთან*. ანალიზს შემეცნება კონკრეტულიდან, ე. ი. მრავალი განსაზღვრების ერთიანობიდან, მიჰყავს აბსტრაქტულისკენ, მთელის ქსოვილისაგან იზოლირებული გარკვეულობისაკენ. სინთეზის გზით შემეცნება აბსტრაქტულიდან კვლავ უბრუნდება კონკრეტულ მთელს, მაგრამ ამჯერად როგორც მეცნიერულად დიფერენცირებულსა და არაქაოსურს.

**ანალიზის ელექტროქიმიური მეთოდები,** ნივთიერებათა ქიმ. შედგენილობის კვლევის მეთოდები, რ-თაც საფუძვლად უდევთ ელექტროდენის ზემოქმედება საკვლევ ნივთიერებაზე. პრაქტიკაში ამ მეთოდებს ფართოდ იყენებენ მაღალგრძნობიერების, სიზუსტისა და ქიმ. ანალიზის ავტომატიზაციის სიმარტივის გამო.

ა. ე. მ-ის ერთი ჯგუფი (ელექტროგრავიმეტრია, ლითონთა კონტაქტური მიმოცვლა-ცემენტაცია, პოლაროგრაფია) დამყარებულია ელექტროლიზის პრინციპზე.

ელექტროგრავიმეტრიული განსაზღვრება, ჩვეულებრივი გრავიმეტრიული ანალიზის მსგავსად, განსასაზღვრავი ნივთიერების მყარ ფაზაში გამოყოფაზეა დაფუძნებული. ამისათვის დამლექავი რეაქტივის ნაცვლად ელექტროდენს იყენებენ. პრაქტიკაში საანალიზო ნივთიერებათა ურთიერთდასაცილებლად, განზავებული ხსნარებიდან და ბუნებრივი წყლიდან მათი კონცენტრირებისათვის ხშირად სარგებლობენ ლითონთა კონტაქტური მიმოცვლა-ცემენტაციით. პოლაროგრაფიას ზღვრული დიფუზური დენის მოვლენა უდევს საფუძვლად. დენის სიდიდე განსასაზღვრავი ნივთიერების საწყისი კონცენტრაციის პროპორციულია.

ა. ე. მ-ის მეორე ჯგუფს განეკუთვნება ტიტრომეტრიული ელექტროქიმ. მეთოდები (ამპერმეტრიული, კულონომეტრიული, კონდუქტომეტრიული, პოტენციომეტრიული ტიტვრა და სხვ.). ანალიზის ტექნიკის მიხედვით ეს მეთოდები მოცულობით ანალიზს განეკუთვნება, მხოლოდ ეკვივალენტობის წერტილის დასადგენად ინდიკატორების ნაცვლად გამოყენებულია საანალიზო სისტემის რომელიმე ელექტროქიმ. მახასიათებლის გაზომვა. ამპერმეტრიული ტიტვრა (პოლარიმეტრიული, ვოლტამპერული ტიტვრა) პოლაროგრაფიული ანალიზის სახესხვაობაა. მას საფუძვლად უდევს გატიტვრისას ზღვრული დიფუზური დენის ცვალებადობა, რ-ის გაზომვით ხდება ეკვივალენტობის წერტილის ფიქსაცია.

კულონომეტრიის საფუძველს წარმოადგენს *ფარადეის კანონი*. განსასაზღვრავი ნივთიერების რაოდენობის დასადგენად იზომება ელექტრობის ის რაოდენობა, რ-იც საჭიროა ელექტროდზე ნივთიერების აღდგენისათვის ან დაჟანგვისათვის. საანალიზო ხსნარების გატიტვრისას მცირედ დისოცირებული ან არახსნადი ნაერთების წარმოქმნის გამო მკვეთრად იცვლება ხსნარის ელექტროგამტარობა. ა. ე. მ-ს, რ-ის დროსაც ეკვივალენტობის წერტილის ფიქსაცია ხდება ელექტროგამტარობის გაზომვით, კონდუქტომეტრია ეწოდება.

პოტენციომეტრიული ტიტვრისას იზომება საანალიზო ხსნარში ჩაშვებული ელექტროდის პოტენციალი, რ-ის მკვეთრი ნახტომი ეკვივალენტობის წერტილს შეესაბამება.

კონდუქტომეტრიული და პოტენციომეტრიული ტიტვრის მეთოდების სახესხვაობაა ქრონოკონდუქტომეტრიული და ქრონოპოტენციომეტრიული ტიტვრა, რ-ის დროსაც საანალიზო ხსნარს ტიტრანტი ემატება მუდმივი სიჩქარით, განსასაზღვრავი ნივთიერების რაოდენობას კი ტიტვრისათვის საჭირო დროის მიხედვით ადგენენ.

*ლიტ.*: საღარაძე გ., ელექტროანალიზი, თბ., 1966; Ляликов Ю. С., Физико-химические методы анализа, 4 изд., М., 1964.

**ანალიზის უბურბუშელო მეთოდი,** ანალიზური ქიმიის, კერძოდ, მიკროქიმ. ანალიზის ერთ-ერთი მეთოდი, რ-იც საშუალებას გვაძლევს განვსაზღვროთ ლითონებისა და შენადნობების ქიმ. შედგენილობა ნიმუშის მთლიანობის დარღვევის გარეშე. ამ მეთოდით სარგებლობენ ნივთიერების თვისობრივი ან რაოდენობრივი შედგენილობის დადგენისას. ამისათვის საანალიზო ობიექტზე აწვეთებენ რეაქტივს (აზოტმჟავა, ფთორწყალბადმჟავა და სხვ.), აყოვნებენ და შემდეგ მიკროქიმ. მეთოდებით საზღვრავენ ხსნარში გადასულ ნივთიერებებს, მათი თვისებითი განსაზღვრისათვის იყენებენ *წვეთური ანალიზის* მეთოდებს, რაოდენობითისათვის კი—კოლორიმეტრიულს (საკვლევ ხსნარს ადარებენ ეტალონური ნიმუშის ანალოგიურ ხსნარს). ა. უ. მ. დაამუშავა ნ. *ტანანაევმა* 1942.

*ლიტ.*: Тананаев Н. А., Бесстружковый метод анализа черных, цветных и благородных сплавов, Свердловск—М., 1948.

**ანალიზური აღრიცხვა,** ბუხჰალტრული ჩანაწერების სისტემა, რ-იც დაწვრილებით ასახავს სამეურნეო საშუალებათა მოძრაობას; გამიზნულია მეურნეობის ოპერატ. ხელმძღვანელობისათვის და ანგარიშგებათა შესადგენად. ა. ა-ს საფუძვლად უდევს ცალკეული სინთეზური ანგარიში. ა. ა. წარმოებს ღირებულებითი და ნატურალური მაჩვენებლებით. ამასთან, შეიცავს საცნობარო მონაცემებსაც. ა. ა. სინთეზური აღრიცხვის პარალელურად ხდება. ა. ა-ში იყენებენ ცალკეულ საალრიცხვო რეგისტრებს (კარტოთეკებს, უწყისებს, ბარათებსა და ა. შ.) ძირითადი საშუალებების, საწყობში არსებული მასალებისა და მზა პროდუქციის (ე. წ. სასაწყობო აღრიცხვისათვის), მუშა-მოსამსახურეებთან ანგარიშსწორების, წარმოების ხარჯების აღრიცხვისათვის და ა. შ. ა. ა-ის

ჩანაწერებს ადარებენ *სინთეზური აღრიცხვის* მონაცემებს ბრუნვის ან სალდოს უწყისების მეშვეობით, რ-თა ჯამი უნდა ემთხვეოდეს შესაბამის სინთეზურ ანგარიშებში არსებული ჩანაწერების ჯამს. ა. ა-ის მაჩვენებელთა სიზუსტეს პერიოდულად ამოწმებენ ინვენტარიზაციით.

**ანალიზური გაგრძელება** ფუნქციისა, ანალიზური $F(z)$ ფუნქცია, რ-ის განსაზღვრის არე მოიცავს მოცემული $f(z)$ ფუნქციის განსაზღვრის არეს და ამ არეზე ყველგან $F(z)=f(z)$. თუ $\varphi(z)=\sum_{k\geqslant 0} a_k\ (z-z_0)^k$ ანალიზური ფუნქციის ელემენტია (იხ. *ანალიზური ფუნქციები*) $K=\{\ |z-z_0|<R\}$ წრეზე და $z_1 \in K$, მაშინ $\varphi(z)$ ფუნქცია $z_1$ წერტილის მიდამოში შეიძლება გაიშალოს ხარისხოვან მწკრივად: $\sum_{k\geqslant 0} b_k\ (z-z_1)^k$, სადაც $b_k=\frac{\varphi^{(k)}(z_1)}{k!}$; $k=0, 1, 2,\ldots$ ($z_1$-ს ეწოდება გაშლის ცენტრი). უკანასკნელი მწკრივის $K_1$ *კრებადობის წრე* შესაძლებელია ნაწილობრივ გამოდიოდეს $K$ წრიდან; მაშინ მისი $\psi(z)$ ჯამი ($\psi(z)=\varphi(z)$, როდესაც $z \in K\cap K_1$) განსაზღვრავს $\varphi$ ელემენტის უშუალო ა. გ-ს $K\cup K_1$. სიმრავლეზე:

$$F(z)=\begin{cases}\varphi(z), & \text{თუ } z\in K,\\ \psi(z), & \text{თუ } z\in K_1.\end{cases}$$

გაშლის ცენტრის შემდგომი გადაადგილებით $K_1$ წრეში შეგვიძლია მივიღოთ ახალი ა. გ., რ-იც უკვე სამი წრის გაერთიანებაზე იქნება განსაზღვრული და ა. შ.

თუ გაშლის ცენტრები $z_0$-იდან გამოსული $\gamma$ წირის გასწვრივ გადაინაცვლებენ, ამბობენ, ა. გ. $\gamma$ წირის გასწვრივ გვაქვსო.

**ანალიზური გეომეტრია,** გეომეტრიის დარგი. ა. გ-ის ძირითადი ცნებებია უმარტივესი გეომ. ობიექტები (წერტილები, წრფეები, სიბრტყეები, მეორე რიგის წირები და ზედაპირები), ხოლო კვლევის ძირითადი საშუალება — კოორდინატთა მეთოდი და ელემენტარული ალგებრა. კოორდინატთა მეთოდის წარმოშობა დაკავშირებულია ასტრონ., მექან. და ტექ. განვითარებასთან (XVII ს.). ეს მეთოდი და ა. გ-ის საფუძვლები პირველად ზუსტად და ამომწურავად გადმოგვცა რ. *დეკარტმა* „გეომეტრიაში" (1637). კოორდინატთა მეთოდის ძირითადი იდეა პ. *ფერმასთვისაც* იყო ცნობილი. ა. გ-ის შემდგომი განვითარება დაკავშირებულია გ. *ლაიბნიცის*, ი. *ნიუტონისა* და, განსაკუთრებით, ლ. *ეილერის* შრომებთან. ანალიზური მექანიკის ჩამოყალიბებისას ჟ. *ლაგრანჟი* სარგებლობდა ა. გ-ის მეთოდებით, ხოლო გ. *მონჟი* ამავე მეთოდებს იყენებდა *დიფერენციალურ გეომეტრიაში*. კოორდინატთა მეთოდის არსი ასეთია: მაგ., განვიხილოთ $\pi$ სიბრტყეზე ორი ურთიერთპერპენდიკულარული $Ox$ და $Oy$ წრფე (ნახ. 1). ეს წრფეები მათზე არჩეული მიმართულებით, კოორდინატთა $O$ სათავით და დაფიქსირებული სამასშტაბო $e$ ერთეულით შეადგენენ ე. წ. დეკარტის კოორდინატთა $Oxy$ სისტემას. $Ox$ და $Oy$ წრფეებს შესაბამისად უწოდებენ აბსცისთა ღერძს და ორდინატთა ღერძს. სიბრტყის ნებისმიერი $M$ წერტილის მდებარეობა $Oxy$ სისტემის მიმართ შეიძლება განისაზღვროს შემდეგნაირად: დავუშვათ, რომ $M_x$ და $M_y$ არის $M$ წერტილის გეგმილები $Ox$ და $Oy$ ღერძებზე, ხოლო $x$ და $y$ $OM_x$ და $OM_y$ მონაკვეთების სიდიდეები (მაგ., $OM_x$ მონაკვეთის $x$ სიდიდე უდრის „+" ნიშნით აღებულ ამ მონაკვეთის სიგრძეს, თუ მიმართულება 0-იდან $M_x$-კენ ემთხვევა $Ox$ ღერძის მიმართულებას, ხოლო საწინააღმდეგო შემთხვევაში „—" ნიშნით აღებულ სიგრძეს). $x$ და $y$ რიცხვებს ეწოდება დეკარტის მართკუთხა კოორდინატები და განსაზღვრავენ $M$ წერტილის მდებარეობას $Oxy$ სისტემის მიმართ. ჩვეულებრივ, $x$-ს უწოდებენ $M$ წერტილის აბსცისას, ხოლო $y$-ს ორდინატას. $x$ აბსცისის და $y$ ორდინატის მქონე $M$ წერტილის აღსანიშნავად იყენებენ $M(x, y)$ სიმბოლოს. (იხ. აგრეთვე *პოლარული კოორდინატები, სფერული კოორდინატები, ცილინდრული კოორდინატები*).

ვთქვათ, $\pi$ სიბრტყეზე, რ-შიც შემოტანილია $Oxy$ მართკუთხა კოორდინატთა სისტემა, მოცემული გვაქვს რაიმე $L$ წირი. $L$ წირის განტ. $Oxy$ სისტემის მიმართ შეიძლება განვსაზღვროთ $F(x, y)=0$ დამოკიდებულებით, რ-საც აკმაყოფილებს $L$ წირის ნებისმიერი $M$ წერტილის $x$ და $y$ კოორდინატები და არ აკმაყოფილებს $L$ წირის გარეთ მდებარე არც ერთი წერტილის კოორდინატები. ასე მაგ., თუ $L$ წირი $R$-რადიუსიანი წრეწირია, რ-ის ცენტრი კოორდინატთა სათავეში მდებარეობს, მაშინ ამ წრეწირის განტოლება იქნება $x^2+y^2-R^2=O$. სიბრტყეზე კოორდინატთა მეთოდის ძირითადი იდეა ის არის, რომ $L$ წირის გეომ. თვისებები შევისწავლოთ ამ წირის შესაბამისი $F(x, y)=0$ განტ. ალგებრული და ანალიზური მეთოდებით.

ა. გ. სიბრტყეზე დაწვრილებით შეისწავლის *ელიფსის, პარაბოლისა* და *ჰიპერბოლის* თვისებებს. ეს წირები წრიული კონუსისა და ისეთ სიბრტყეთა გადაკვეთის წირებია, რ-ებიც არ გადიან წრიული კონუსის წვეროზე (იხ. *კონუსური კვეთა*). ა. გ. სიბრტყეზე სწავლობს აგრეთვე ე. წ. პირველი და მეორე რიგის ალგებრულ წირებს (ეს წირები დეკარტის მართკუთხა კოორდინატთა სისტემაში შესაბამისად პირველი და მეორე ხარისხის ალგებრული განტოლებით განისაზღვრება). პირველი რიგის წირები წარმოადგენს წრფეებს, და, პირიქით, ყოველი წრფე განისაზღვრება პირველი ხარისხის $Ax+By+C=0$ განტოლებით. მეორე რიგის წირები განისაზღვრება $Ax^2+Bxy+Cy^2+Dx+Ey+F=O$ განტოლებით. ამ წირების შესწავლისა და კლასიფიკაციის ძირითადი მეთოდი ასეთია: ჯერ ისეთ მართკუთხა კოორდინატთა სისტემას აარჩევენ, რ-შიც წირის განტ. უმარტივეს სახეს მიიღებს, და შემდეგ ამ განტოლებას შეისწავლიან. ამ გზით ნებისმიერი ნამდვილი მეორე რიგის წირის განტ. შეიძლება დავიყვანოთ ერთ-ერთ ქვემოთ ჩამოთვლილი სახის უმარტივეს განტოლებამდე:

$$\frac{x^2}{a^2}+\frac{y^2}{b^2}=1,\quad \frac{x^2}{a^2}-\frac{y^2}{b^2}=1,$$

$$y^2=2px,\quad \frac{x^2}{a^2}-\frac{y^2}{b^2}=0,\quad x^2=a^2.$$

პირველი განტ. განსაზღვრავს ელიფსს, მეორე — ჰიპერბოლას, მესამე — პარაბოლას, ხოლო ორი უკანასკნელი — წრფეთა წყვილს (ურთიერთ თანამკვეთს, პარალელურს ან თანხვდენილს).

კოორდინატთა მეთოდს ა. გ. იყენებს აგრეთვე სივრცეში. წერტილის დეკარტის მართკუთხა კოორდინატები $x$, $y$ და $z$ (აბსცისა, ორდინატა და აპლიკატა) განისაზღვრება სიბრტყის შემთხვევის ანალოგიურად (ნახ. 2). ყოველ $S$ ზედაპირს სივრცეში შეიძლება შევუსაბამოთ $Oxyz$ სისტემის მიმართ $F(x, y, z)=0$ განტ. ასე მაგ., $R$-რადიუსიანი სფეროს განტ., რ-ის ცენტრი კოორდინატთა სათავეში მდებარეობს, $x^2+y^2+z^2-R^2=0$ სახეს ღებულობს. ამასთან, ისევე როგორც წირების შემთხვევაში, აქაც $S$ ზედაპირის გეომ. თვისებების შესწავლა ამ ზედაპირის შესაბამისი განტ. ალგებრული და ანალიზური მეთოდებით შესწავლაზე დაიყვანება. $L$ წირი სივრცეში განისაზღვრება, როგორც ორი ზედაპირის თანაკვეთა. თუ $S_1$ და $S_2$ ზედაპირების განტოლებებია შესაბამისად $F_1(x,y,z)=0$ და $F_2(x,y,z)=0$, მაშინ ამ განტ. სისტემა წარმოადგენს წირის განტოლებას. მაგ., $L$ წრფე სივრცეში შეიძლება წარმოვიდგინოთ როგორც ორი სიბრტყის გადაკვეთის წირი. ვინაიდან სიბრტყის განტ. სივრცეში არის $Ax+By+Cz+D=0$, ამიტომ ასეთი სახის ორი განტ. წარმოადგენს $L$ წრფის განტოლებას. ა. გ. სივრცეში შეისწავლის ე. წ. პირველი და მეორე რიგის ალგებრულ ზედაპირებს. გამორკვეულია, რომ პირველი რიგის ზედაპირები მხოლოდ სიბრტყეებია. მეორე რიგის ზედაპირები განისაზღვრება $Ax^2+By^2+Cz^2+Dxy+Eyz+Fxz+Gx+Hy+Mz+N=0$ სახის განტოლებებით. მეორე რიგის უმნიშვნელოვანესი ზედაპირებია: *ელიფსოიდები*, ცალკალთა და ორკალთა *ჰიპერბოლოიდები*, ელიფსური და ჰიპერბოლური *პარაბოლოიდები*. ეს ზედაპირები გარკვეული წესით შერჩეულ კოორდინატთა სისტემაში შემდეგ სახეს ღებულობს:

$$\frac{x^2}{a^2}+\frac{y^2}{b^2}+\frac{z^2}{c^2}=1 \text{ (ელიფსოიდი)},$$

$$\frac{x^2}{a^2}+\frac{y^2}{b^2}-\frac{z^2}{c^2}=1 \text{ (ცალკალთა ჰიპერბოლოიდი)},\quad \frac{x^2}{a^2}+\frac{y^2}{b^2}-\frac{z^2}{c^2}=-1 \text{ (ორკალთა ჰიპერბოლოიდი)},$$

$$2z=\frac{x^2}{a^2}+\frac{y^2}{b^2} \text{ (ელიფსური პარაბოლოიდი)},\quad 2z=\frac{x^2}{a^2}-\frac{y^2}{b^2}$$

(ჰიპერბოლური პარაბოლოიდი).

ამჟამად ა. გ-ს, როგორც მეცნიერებას, დამოუკიდებელი მნიშვნელობა არა აქვს, მაგრამ მის მეთოდებს ფართოდ იყენებენ მეცნ. სხვადასხვა დარგში.

*ლიტ.*: მუსხელიშვილი ნ., ანალიზური გეომეტრიის კურსი, თბ., 1962; ჩახტაური ა., ანალიზური გეომეტრია, თბ., 1960; Александров П. С., Лекции по аналитической геометрии, М., 1968; Ефимов Н. В., Краткий курс аналитической геометрии, 9 изд., М., 1967.




ნახ. 1




ნახ. 2

ანალიზური გეომეტრია, დეკარტის მართკუთხა კოორდინატთა სისტემები: სიბრტყეზე (ნახ. 1) და სივრცეში (ნახ. 2).

**ანალიზური ენები,** ისეთი ტიპის ენები, რ-ებშიც სიტყვათა შორის გრამატიკული მიმართებები გამოიხატება დამხმარე სიტყვებისა და ნაწილაკების მეშვეობით ან წინადადებაში სიტყვათა ადგილმდებარეობით და არა თვით სიტყვების ფორმაცვლილების საშუალებით (შდრ. *სინთეზური ენები*). ა. ე-ა ინგლისური, ფრანგული, ახალი სპარსული და სხვ. მაგ., ფრანგ. ენას ბრუნვის აფიქსები არა აქვს, მათი ფუნქციით იხმარება წინდებულები: მიც. **a** la table „მაგიდას", ნათ. **de** la table „მაგიდის". ასევე, ზმნის პირს გადმოსცემს ნაცვალსახელები და არა პირის ნიშნები: **ie** parle „ვლაპარაკობ", **il** parle „ლაპარაკობს". სუბიექტს ობიექტისაგან ადგილი განასხვავებს: Paul aime Jean „პოლს უყვარს ჟანი", მაგრამ Jean aime Paul „ჟანს უყვარს პოლი". ა. ე-ში შეიძლება დასტურდებოდეს აფიქსებით ნაწარმოები ფორმებიც. მაგ., ფრანგ. ენაში მრავლ. რ. I და II პირის ფორმები თვით ზმნაშია გარჩეული: nous parlons — „ვლაპარაკობთ", vous parlez „ლაპარაკობთ". ანალიზური წარმოება შეიძლება შეგვხვდეს არაანალიზურ ანუ სინთეზურ ენაშიც, მაგ., რუს. ენა სინთეზურია, მაგრამ ნამყოში ზმნის პირი აფიქსებით არაა გარჩეული: я написал, ты написал, он написал. ამა თუ იმ ენის ანალიზურად მიჩნევისას გადამწყვეტია, თუ რომელი ტიპის ნიშნები ჭარბობს ენის მთელ სტრუქტურაში.

**ანალიზური მსჯელობა,** ი. კანტის მიხედვით — წინადადება, მსჯელობა, რ-შიც

პრედიკატის ცნება ფარულად ნაგულისხმევია სუბიექტის ცნებაში. მაგალითად, მსჯელობა „ყოველი სხეული განფენილია" — ანალიზურია, რადგან განფენილობის ცნება ფარულად იგულისხმება სხეულის ცნებაში. თანამედროვე ლოგიკამ დააზუსტა ა. მ-ის ცნება: ანალიზურია წინადადება, რ-ის ჭეშმარიტება დამოკიდებულია მხოლოდ მასში შემავალი სიტყვების მნიშვნელობაზე, ამიტომ იგი ლოგიკური აუცილებლობის ხასიათს ატარებს და მისი უარყოფა არის კონტრადიქცია. ერთმანეთისაგან განასხვავებენ ორი ტიპის ანალიზურ წინადადებას: 1. ლოგიკური ტავტოლოგია, 2. წინადადება, რ-ის სიტყვების მნიშვნელობა ისეა განსაზღვრული ენაში, რომ მათი დაკავშირება აუცილებლობას გამოხატავს, ხოლო მათი კავშირის უარყოფა—შეუძლებლობას. მაგ., წინადადება „სიდედრი ცოლის დედაა" ანალიზურია. *ვ. ერქომაიშვილი.*

**ანალიზური სასწორი,** იხ. სტ. *სასწორი.*

**ანალიზური ფილოსოფია,** თანამედროვე ბურჟ. ფილოს. ერთ-ერთი მიმართულება, რ-იც ყველა ძირითადი ფილოს. პრობლემის გადაჭრის ერთადერთ მეთოდად აცხადებს შემეცნების ენობრივი და ცნებითი საშუალებების ანალიზს. ა. ფ-ს *ფილოსოფიის ძირითადი საკითხი* დაჰყავს ლოგიკური, ლინგვისტური და სემიოტიკური პრობლემების ანალიზზე, რაც დიალექტ. მატერიალიზმის თვალსაზრისით გაუმართლებელია. ა. ფ-ის მიმდევრებს მიაჩნიათ, რომ ძირითადი ფილოს. პრობლემები წარმოშვა ენის არასწორმა ხმარებამ. ამიტომ, თუ ჩავატარებთ ენის ხმარების ანალიზს და მოვაწესრიგებთ ამ საკითხს, ფილოს. პრობლემების უმეტესობა მოიხსნება. ანალიზი მათ ესმით როგორც პროცედურა, რ-ის დროსაც ხდება ორაზროვანი და არაზუსტი გამოთქმების ხელახლა ფორმულირება ზუსტი გამოთქმების მეშვეობით. ანალიზის მეთოდი ბადებს საკითხს: 1. ანალიზის ტექნიკის შესახებ — როგორ, რა საშუალებებით უნდა ჩავატაროთ ენის ანალიზი; 2. ანალიზის ბაზისის შესახებ — სად უნდა ვეძებოთ ის საიმედო მონაცემები, რ-ებიც ეჭვს არ ბადებენ და რ-თა გამოყენება ანალიზს დასრულებულად ჩათვლის. ანალიზის მეთოდთან დაკავშირებული ფილოს. თეორიები — *ლოგიკური ატომიზმი, ლოგიკური პოზიტივიზმი, ლინგვისტური ფილოსოფია* ერთმანეთისაგან განსხვავდებიან იმის მიხედვით, თუ როგორ უპასუხებენ ზემოთ დასმულ კითხვებს ანალიზის ტექნიკისა და ბაზისის შესახებ. ა. ფ-ის წარმომადგენლები არიან რ. *კარნაპი,* ფ. *ფრანკი,* კ. ჰემპელი, უ. *კუაინი,* ნ. *გუდმენი,* გ. რაილი, ჯ. ოსტინი და სხვ. *ა. ბეგიაშვილი.*

**ანალიზური ფუნქციები,** ფუნქციები, რ-ებიც კომპლექსური სიბრტყის რაიმე $C$ არის ყოველ $z_0$ წერტილში შეიძლება წარმოვადგინოთ $\sum\limits_{k\geqslant 0} a_k (z-z_0)^k$ ხარისხოვანი მწკრივით. ასეთ ფუნქციებს $C$-ის ყოველ წერტილში აქვს ნებისმიერი რიგის წარმოებული $z$-ის მიმართ. $a_k$ კოეფიციენტები გამოისახებიან $a_k = \frac{f^{(k)}(z_0)}{k!}$ $(k=0, 1, 2,..)$ ფორმულით. $\sum\limits_{k\geqslant 0} a_k (z-z_0)^k$ მწკრივი, საზოგადოდ, კრებადია $z_0$ წერტილის წრიულ მიდამოში (*კრებადობის წრე*). ისეთი მწკრივის ჯამს, რ-იც $z_0$ წერტილის წრიულ მიდამოში ა. ფ-ს წარმოადგენს, ა. ფ-ის ელემენტი ეწოდება.

ა. ფ-ის ელემენტის ყველა შესაძლო *ანალიზური გაგრძელება* $z_0$-იდან გამოსული სხვადასხვა წირის გასწვრივ გვაძლევს ა. ფ-ის მნიშვნელობებს მისი განსაზღვრის ბუნებრივ არეში. ასეთი წესით აგებული ფუნქცია შეიძლება მრავალსახა იყოს: ანალიზურმა გაგრძელებამ $z_0$-იდან $z_1$-ში მიმავალი სხვადასხვა გზით შეიძლება ფუნქციის სხვადასხვა მნიშვნელობებამდე მიგვიყვანოს. მიუხედავად ამისა, ეს ფუნქცია ცალსახაა შესაბამის *რიმანის ზედაპირზე,* რაც ამ ზედაპირის თავისებურებით აიხსნება; $z_0$-იდან გამოსულ ორ გზას, რ-საც კომპლ. სიბრტყის ერთსა და იმავე წერტილში ფუნქციის სხვადასხვა მნიშვნელობებამდე მივყავართ, რიმანის ზედაპირის სხვადასხვა წერტილები შეესაბამება.

მაგალითად:

$$e^z = 1 + \frac{z}{1!} + \frac{z^2}{2!} + \ldots + \frac{z^n}{n!} + \ldots$$

და $\sin z = z - \frac{z^3}{3!} + \frac{z^5}{5!} - \ldots$

ცალსახა ა. ფ-ებია მთელს სიბრტყეზე (ე. წ. *მთელი ფუნქციები*). $\frac{z-1}{1} - \frac{(z-1)^2}{2} + \frac{(z-1)^3}{3} - \ldots$ ხარისხოვანი მწკრივი კრებადია $|z-1| < 1$ წრეზე და მისი ჯამი არის $\ln r + i\varphi$ $(r = |z|, \varphi = \arg z)$. ეს ელემენტი ანალიზურად გაგრძელებადია ყოველი წირის გასწვრივ, რ-იც არ გადის $z_0$ წერტილზე. თუ ასეთი გზა $k$-ჯერ შემოუვლის $z_0$ წერტილს და $z$-ში ბოლოვდება, ანალიზური გაგრძელების მნიშვნელობა ამ წერტილში $\ln r + (\varphi + 2k\pi) i$ იქნება. ამ მრავალსახა ა. ფ-ს ლოგარითმული ფუნქცია ეწოდება $(w = \operatorname{Ln} z)$. მისი რიმანის ზედაპირი შეიძლება წარმოვადგინოთ როგორც უარყოფითი ნახევარღერძის გასწვრივ გაჭრილი კომპლექსური სიბრტყეების ერთმანეთზე დალაგებული უსასრულო შეკვრა, რ-ის ყოველი ფურცლის ჭრილის ზედა ნაპირი გაიგივებულია (შეწებებულია) მასზე დაფარებული ფურცლის ჭრილის ქვედა ნაპირთან.

ყოველი $f(z)$ ა. ფ. $z$ წერტილის მცირე მიდამოს კონფორმულად ასახავს $w=f(z)$ წერტილის სათანადო მიდამოზე, თუ $f'(z) \neq 0$ (იხ. *კონფორმული ასახვა*). იხ. აგრეთვე სტ.: *კოშის ინტეგრალი, ლორანის მწკრივი, მერომორფული ფუნქცია, მთელი ფუნქციები, სოხოცკის თეორემა, განკუთრი წერტილები, ცალფურცლა ფუნქცია, ჰოლომორფული ფუნქცია.*

*ლიტ.*: კ ვ ე ს ე ლ ა ვ ა დ., კომპლექსური ცვლადის ფუნქციები, ნაწ. 1, თბ., 1966; მ ე ც ხ ვ ა რ ი შ ვ ი ლ ი ი., კომპლექსური ცვლადის ფუნქციათა თეორია, თბ., 1965; М а р к у ш е в и ч А. И, Теория аналитических функций, 2 изд., т 1—2, М., 1967—68; П р и в а л о в И. И., Введение в теорию функций комплексного переменного, 11 изд., М., 1967.

**ანალიზური ქიმია,** მეცნიერება ნივთიერების ანალიზის მეთოდების შესახებ. იგი ქიმ. მეცნიერების ერთ-ერთი ძირითადი დარგია. ა. ქ. იყოფა ორ ნაწილად: თვისებითს და რაოდენობითს ანალიზად. *თვისებითი ანალიზის* ამოცანაა გამოსაკვლევი ნივთიერების ქიმ. შედგენილობის დადგენა, მასში შემავალი იონების, ატომთა ჯგუფების ან მოლეკულების იდენტიფიკაცია. *რაოდენობითი ანალიზის* ამოცანაა მოცემულ ნაერთში ან ნივთიერებათა ნარევში შემავალი ელემენტების ან ცალკეული ქიმ. ნაერთების რაოდენობების ზუსტი განსაზღვრა.

ა. ქ-ს, როგორც მეცნიერებას, თეორ. და პრაქტ. თვალსაზრისით, დიდი როლი ენიჭება. კვლევაძიებითი სამუშაოების ჩატარების დროს ქიმ. ანალიზი ქიმ. მეცნიერების ერთ-ერთ უმნიშვნელოვანეს კვლევითს მეთოდს წარმოადგენს და მას დიდი მნიშვნელობა აქვს სახალხო მეურნ. მრავალი დარგისათვის. ნიადაგის, მინერალების, მადნების, ქანების, ბუნებრივი წყლებისა და სხვა მნიშვნელოვანი ნივთიერების ქიმ. შედგენილობის ცოდნა და აღნიშნული ნივთიერების შემადგენელი ქიმ. ელემენტების ფუნქციონალური დამოკიდებულებების დადგენა საბუნებისმეტყველო დისციპლინების განვითარების აუცილებელ პირობას წარმოადგენს.

ა. ქ-მ დიდი როლი შეასრულა ქიმიის საერთო განვითარებაში, მაგ., ა. ქ-ის მეთოდების გამოყენებით განისაზღვრა ისეთი უმნიშვნელოვანესი ქიმ. სიდიდეები, როგორიცაა ელემენტების ატომური მასა, ქიმ. ეკვივალენტი, დადგინდა სხვადასხვა ნაერთის ქიმ. ფორმულა.

ქიმ. ანალიზისადმი მეცნ. მიდგომას საფუძველი ჩაუყარა ინგლ. მეცნ. რ. *ბოილმა*. მან შემოიტანა ქიმ. ელემენტის, როგორც სხვადასხვა ნივთიერებათა შემადგენელი განუყოფელი ნაწილის, ცნება. რ. ბოილმა ნივთიერებათა ელემენტებად დაშლას „ანალიზი" უწოდა და საფუძველი ჩაუყარა „სველი წესით" არაორგ. ნაერთების თვისებითს ანალიზს. უფრო მოგვიანებით შვედმა მეცნ. ტ. ო. *ბერგმანმა* პირველმა დაამუშავა თვისებითი ანალიზის სისტემ. მსვლელობის მეთოდიკა.

რაოდენობითი ანალიზი თავდაპირველად დაფუძნებული იყო განსასაზღვრავი ელემენტების მცირედ ხსნადი ნაერთების სახით დალექვაზე. ანალიზის ეს წონითი (ანუ გრავიმეტრიული) მეთოდი მნიშვნელოვნად განვითარდა ტ. ო. ბერგმანის შემდეგ, უმთავრესად სასწორისა და აწონის ტექნიკის გაუმჯობესების საფუძველზე. XIX ს. ფრანგმა ქიმიკოსმა ჟ. ლ. *გეი-ლუსაკმა* რაოდენობითი ანალიზის მოცულობითი (ვოლუმომეტრიული) მეთოდი დაამუშავა, რ-შიც აწონის მაგიერ მორეაგირე ნივთიერებათა ხსნარების მოცულობები იზომება. ამ მეთოდს ტიტრომეტრიულ მეთოდსაც უწოდებენ და იგი რაოდენობითი ანალიზის ერთ-ერთ ძირითად მეთოდს წარმოადგენს. ამ მეთოდის გამოყენების სფერო მნიშვნელოვნად გაფართოვდა ტიტრანტების, ინდიკატორებისა და ინდიკაციის სხვა ახალ საშუალებათა დამუშავების შედეგად. უფრო გვიან (1854) რ. *ბუნზენმა* და გრ. *კირხჰოფმა* დაიწყეს სპექტრული ანალიზის მეთოდის დამუშავება. მ. ილინსკიმ და ლ. *ჩუგაევმა* (XIX ს. ბოლო, XX ს. დასაწყ.) დასაბამი მისცეს არაორგანულ ანალიზში ორგ. რეაქტივების გამოყენებას, რ-ებიც დიდი სპეციფიკურობითა და მგრძნობიარობით გამოირჩევიან. მ. ცვეტმა საფუძველი ჩაუყარა ანალიზის ქრომატოგრაფიულ მეთოდს. ა. ქ-ის განვითარებაში მნიშვნელოვანი როლი შეასრულა პ. *მელიქიშვილის* შრომებმა. მან შეიმუშავა ზოგიერთი ელემენტის (ნიობიუმის, ტანტალისა და სხვ.) რაოდენობითი განსაზღვრის ზუსტი მეთოდები.

ორგ. ნივთიერებათა (ძირითადად ნახშირბადისა და წყალბადის შემცველი) ანალიზი, მათი წვის პროდუქტების — ნახშირორჟანგისა და წყლის—განსაზღვრით, პირველად ა. ლ. *ლავუაზიემ* განახორციელა. შემდგომ იგი ჟ. ლ. გეი-ლუსაკის, ლ. ჟ. *ტენარის* და ი. *ლიბიხის* მიერ იყო გაუმჯობესებული. 1911 ავსტრიელმა ქიმიკოსმა ფ. *პრეგლმა* დაამუშავა ორგ. ნაერთების მიკროანალიზის მეთოდი, რ-ის ჩატარებისათვის საკვლევი ნივთიერების რამდენიმე *მგ*-ია საკმარისი.

კლასიკური ა. ქ-ის ძირითადი მეთოდები დამყარებულია მოცემული ნივთიერების ან ნაერთის უფრო მარტივ შემადგენელ ნაწილებად დაყოფაზე. დაყოფის შედეგად მიღებული მოლეკულის ან იონის აღმოსაჩენად საჭიროა სპეციფ. რეაქტივების შერჩევა, რ-თა მოქმედებას გარკვეული გარეგნული ეფექტი ახლავს (ნალექის ან აირის გამოყოფა, შეფერვა და სხვ.). XX ს. 20-იანი წწ-იდან

გაიზარდა ანალიზის ფიზ.-ქიმ. მეთოდების როლი, რ-თა გამოყენებით საშუალება გვეძლევა გამოვიკვლიოთ არა მარტო ნივთიერების, არამედ მისი ცალკეული ატომებისა და მოლეკულების თვისებებიც. თანამედროვე ა. ქ. ფართოდ იყენებს გამოსხივებისა და შთანთქმის ატომურ და მოლეკულურ სპექტრებს (ხილულ, ულტრაიისფერ, ინფრაწითელ, რენტგენულ, რადიოსიხშირულ და გამა-სპექტრებს), რადიოაქტიურობას (ბუნებრივსა და ხელოვნურს), მას-სპექტრომეტრიას და სხვ. (იხ. *კოლორიმეტრია, ლუმინესცენცია, მიკროქიმიური ანალიზი, ნეფელომეტრია, აქტივაციური ანალიზი, სპექტრული ანალიზი,* ფოტომეტრიული ანალიზი, *ქრომატოგრაფია,* ელექტრონული პარამაგნიტური რეზონანსი, *ანალიზის ელექტროქიმიური მეთოდები, თერმული ანალიზი*). კვლევის ეს თანამედროვე მეთოდები წარმატებით გამოიყენება როგორც არაორგანულ, ისე ორგ. ანალიზში. მათი საშუალებით შეიძლება ნივთიერებაში $10^{-12}-10^{-15}\%$ მინარევის აღმოჩენა.

ა. ქ-ის მეთოდების გამოყენების გარეშე წარმოუდგენელია ქიმ., მეტალ., მანქანათმშენებლობის და მრეწველობის სხვა დარგების, აგრეთვე სოფ. მეურნეობის განვითარება. მეცნიერების პროგრესში იგი დიდ როლს ასრულებს. ა. ქ-ს დიდი მნიშვნელობა ენიჭება სხვადასხვა წარმოების ავტომ. კონტროლის თანამედროვე მეთოდების დამუშავებაში. ამ მეთოდების გარეშე შეუძლებელია თანამედროვე წარმოების ქიმ.-ტექ. და ფიზ.-ქიმ. პროცესების ოპტიმალურ დონეზე ჩატარება და წარმოების ავტომ. მართვის სისტემების უზრუნველყოფა.

*ლიტ.*: ე რ ი ს თ ა ვ ი დ., თვისებითი ნახევრად მიკროანალიზი, თბ., 1960; მ ი ს ი ვ ე, რაოდენობითი ანალიზი, თბ., 1959; Б а б к о А. К., П я т н и ц к и й И. В., Количественный анализ, М., 1968; Физико-химические методы анализа, М., 1968.

**ანალისტები,** ძვ. რომაელი ისტორიკოსები, რ-ებიც უმთავრესად კონსულთა მმართველობის წლების მიხედვით გადმოსცემდნენ რომის ისტორიას. ჩანს, ეყრდნობოდნენ *ანალებს, ფასტებს* და სხვა ოფიც. მასალებს. ა. ჩვეულებრივ იყოფიან: უფროს (ძვ წ III ს —II ს. I ნახევარი), საშუალო (ძვ. წ. II ს. II ნახევარი) და უმცროს (ძვ. წ. I ს. I ნახევარი) ა-ად. საშ. და უმცროს ა-ს ზოგჯერ აერთიანებენ. ადრინდ. ა. — კვინტუს ფაბიუს პიქტორი (დ. დაახლ. ძვ წ. 254), ლუციუს ცინციუს ალიმენტუსი, ა. პოსტუმიუს ალბინუსი, პუბლიუს კორნელიუს სციპიონი და სხვ. — ბერძნულად წერდნენ. უფროსი თაობის ა-ის სხვა წარმომადგენლები მარკუს პორციუს კატონ უფროსიდან (ძვ. წ. 234—149) მოყოლებული—ლ. კასიუს ჰემინა, კვინტუს ფაბიუს მაქსიმუს სერვილიანე, ლუციუს კალპურნიუს პიზონი და სხვ. — ლათ. ენაზე გადავიდნენ. უმცროსი ა. კვინტუს კლავდიუს კვადრიგარიუსი, გაიუს ლიცინიუს მაცერი, კვინტუს ელიუს ტუბერონი და სხვ. ძვ. წ. I ს. პირველ ნახევარში მოღვაწეობდნენ. საერთოდ, ა-თვის დამახასიათებელი იყო პატრ. სულისკვეთება და რომელიმე წარჩინებული გვარის დამსახურებათა გაზვიადება. მათს ფაქტობრივ მასალას, ეტყობა, უხვად იყენებდნენ შემდგომში ცნობილი ისტორიკოსებიც (*პოლიბიოსი,* ტიტუს ლივიუსი, *პლუტარქე* და სხვ.). ჩვენამდე მოღწეულია ა-ის თხზულებათა მხოლოდ ფრაგმენტები, რ-ნიც კრებულის სახითაც გამოქვეყნდა (Historicorum Romanorum reliquiae, ed. H. Peter, Lipsiae, 1870, 1906).

*ა. გამყრელიძე.*

**ანალოგია** (ბერძნ. analōgia — შესაბამისობა, შესატყვისობა), საგნების, მოვლენების, პროცესების ან მათ ერთობლიობათა ურთიერთმსგავსება რაიმე მიმართებით ან თვისებების მიხედვით. ა-ს ეყრდნობა გარკვეული დასკვნები (დასკვნა ანალოგიით), რ-თა მეშვეობითაც ერთი საგნის (მოვლენის) ცოდნა ვრცელდება სხვა საგნებზე (მოვლენებზე), მ. შ. არსებული ანალოგიის გამო. ამ გზით მიღებული ცოდნა უმრავლეს შემთხვევაში საალბათოა. აღნიშნული სახის დასკვნები ჰიპოთეზებისა და ინდუქციური ბჭობის (იხ. *ინდუქციური ლოგიკა*) ერთ-ერთი მნიშვნელოვანი საფუძველია.

ა. ტექნიკაში იგივეა, რაც *მოდელირება.* იხ. აგრეთვე *მსგავსების თეორია.*

**ანალოგია** ბ ი ო ლ ო გ ი ა შ ი, სხვადასხვა სისტემატიკური ჯგუფის ორგანიზმების, აგრეთვე განსხვავებული წარმოშობისა და ნაირგვარი აგებულების ორგანოთა ან მათი ნაწილების გარეგნული მსგავსება, რ-ის მიზეზია მათი შეგუება მსგავს საარსებო პირობებთან (იხ. *კონვერგენცია* ბიოლოგიაში). ა-ის მაგალითებია: ვეშაპების, დელფინებისა და თევზების სხეულის ფორმა (სურ.), ასკილის ეკალი (ეპიდერმისის გამონაზარდი), კაქტუსის ეკალი (სახეცვლილი ფოთოლი) და სხვ (იხ. აგრეთვე *ანალოგიური ორგანოები*). ა. ზოგჯერ იმდენად ღრმაა (მაგ., ხერხემლიანებისა და თავფეხიანი მოლუსკების თვალები), რომ მსგავსების ხასიათის გასარკვევად საჭიროა ორგანიზმების ან ორგანოთა განვითარების დაწვრილებითი შესწავლა. „ა-ის" ცნება შემოიღო არისტოტელემ სხვადასხვა ორგანიზმების ორგანოთა ფუნქციური და მორფოლ. მსგავსების აღსანიშნავად. რიჩარდ *ოუენმა* რამდენადმე დააზუსტა ეს ცნება. ჩ. დარვინს მიაჩნდა, რომ ა. წარმოიქმნება დაშორებული სისტემ. ჯგუფების ორგანიზმთა ევოლ. პროცესში მათი შეგუების შედეგად მსგავს სასიცოცხლო პირობებთან.

**ანალოგია** ე ნ ა თ მ ე ც ნ ი ე რ ე ბ ა შ ი, ერთმანეთთან მიმართებაში მყოფი ენობრივი ფორმების ურთიერთგავლენა, როცა ამ ფორმებს შორის ნაწილობრივი თანხვედრაა ბგერადობით ან მნიშვნელობით. ა. ენის განვითარების ერთ-ერთი ფაქტორია. ა-ით შეიძლება შეიცვალოს როგორც სიტყვის ბგერადობა («დაჯედ» შეიცვალა «დაჯექ»-ით «დადექ»-ის ანალოგიით), ისე სინტაქსური ყალიბი (დიალ. «კაცმა წავიდა», «კაცმა გააკეთა»-ს ანალოგიით); მაგრამ იგი უფრო გავრცელებულია ფლექსიასა და სიტყვაწარმოებაში («უთქვამს, უნახავს» ტიპის შეცვლა «უთქვია, უნახია» ტიპით, რაც აიხსნება «გაუკეთებია» ტიპის გავლენით). ა-ის თავისებური სახეობებია ხალხური ეტიმოლოგია და კონტამინაცია.

**ანალოგია** ს ა მ ა რ თ ა ლ შ ი, სასამართლოს მიერ კანონით გაუთვალისწინებელი შემთხვევის განხილვა მსგავსი შემთხვევის მომწესრიგებელი სამართლებრივი ნორმის მიყენებით (კანონის ა.) ან კანონმდებლობის ზოგადი პრინციპების მიხედვით (სამართლის ა.). ა-ის საჭიროება იმით აიხსნება, რომ სასამართლოს უფლება არა აქვს გადაუწყვეტლად დატოვოს ქონებრივი, შრომითი თუ სხვაგვარი დავა კანონმდებლობაში არსებული ხარვეზის საბაბით. ასეთ შემთხვევაში იგი ვალდებულია თავდაპირველად მიმართოს კანონს, რ-იც მსგავს ურთიერთობას აწესრიგებს, ხოლო თუ ასეთი კანონი არ არსებობს, სამართლის ა. გამოიყენოს. ა. როგორც საკანონმდებლო ხარვეზის შევსების საშუალება, გათვალისწინებულია სსრ კავშირისა და მოკავშირე რესპუბლიკების სამოქალაქო სამართალწარმოების საფუძვლებით (მ. 12).

1958-მდე საბჭ. სისხლის სამართლის კანონმდებლობის მიხედვით, სასამართლოს შეეძლო განსაკუთრებულ შემთხვევაში გამოეყენებინა კანონის ა. ისეთი საზოგადოებრივად საშიში ქმედობის დასასჯელად, რ-იც სისხლის სამართ. კოდექსში პირდაპირ გათვალისწინებული არ იყო. ა. გაუქმდა სსრკ და მოკავშირე რესპუბლიკების სისხლის სამართლის კანონმდებლობის საფუძვლებით. ამჟამად საბჭ. სამართალში მოქმედებს პრინციპი: „არ არსებობს დანაშაული, არც სასჯელი კანონის გარეშე" (Nullum crimen, nulla poena sine lege). ეს დემოკრ. პრინციპი უზრუნველყოფს სოციალ. კანონიერების განმტკიცებას სისხლის სამართლის დარგში და იცავს მოქალაქეებს სასამართლო-საგამოძიებო ორგანოთა ცალკეული წარმომადგენლების შესაძლებელი თვითნებობისაგან.

*ლიტ.*: წ ე რ ე თ ე ლ ი თ., ანალოგია საბჭოთა სისხლის სამართალში, «თსუ შრომები», 1956, ტ. 61, გვ. 1—28; А л е к с е е в С. С., Общая теория социалистического права, в. 4, Свердловск, 1966, с. 45—59; Н е д б а й л о П. Е., Применение советских правовых норм, М., 1960, с. 447—471.

*თ. წერეთელი.*

**ანალოგიური ორგანოები** (ბერძნ. analogos — შესაბამისი), ცოცხალი ორგანიზმების ორგანოები ან ნაწილები, რ-ებიც გარეგნულად ერთმანეთს წააგავან და მსგავს ფუნქციებს ასრულებენ, აგებულებითა და წარმოშობით კი განსხვავდებიან ერთმანეთისაგან. მაგ., ფრინველის ფრთა სახეცვლილი კიდურია, ხოლო პეპლისა — ქიტინოვანი საფრის ნაკეცი; ა. ო. მცენარეებსაც აქვთ. მაგ., კოწახურის ეკალი სახეცვლილი ფოთოლია, ვარდისა — ეპიდერმისის გამონაზარდი, კუნელისა კი — სახეცვლილი ყლორტი (იხ. *ანალოგია ბიოლოგიაში*). ა. ო-ის მსგავსება სხვადასხვა ორგანიზმის ერთნაირ გარემო პირობებთან შეგუების შედეგია. რადგან ა. ო-ის აგებულება, წარმოშობა და განვითარება განსხვავებულია, მათი საშუალებით ორგანიზმებს შორის ნათესაობის დადგენა არ შეიძლება. შდრ. *ჰომოლოგიური ორგანოები.*




ანალოგია (ბიოლოგიაში). ზვიგენის (ა), ნამარხი ქვეწარმავლის — იქთიოზავრისა (ბ) და ძუძუმწოვრის — დელფინის (გ) სხეულის ანალოგიური ფორმა.

**ანალოგური გამომთვლელი მანქანა** (აგმ), უწყვეტი მოქმედების გამომთვლელი მანქანა, რ-შიც ამოცანის ცვლადი სიდიდის თითოეული მეყსეული მნიშვნელობა წარმოდგენილია რომელიმე სხვა (მანქანური) სიდიდის მეყსეული მნიშვნელობით. ფიზ. ბუნებითა და მასშტაბური კოეფიციენტით ეს მნიშვნელობა ხშირად განსხვავებულია ამოსავალი სიდიდისაგან. მანქანური და მოცემული ამოცანის ცვლადები ერთსა და იმავე მათ. დამოკიდებულებებს უნდა ექვემდებარებოდეს. აგმ სწრაფმოქმედია, ამოცანა — მარტივი დასაპროგრამებელი, მაგრამ მიღებულ შედეგს სიზუსტე აკლია, თვით მანქანას კი — უნივერსალობა: ერთი კლასის ამოცანის ამოხსნიდან მეორეზე გადასვლისას აუცილებელია მანქანის სტრუქტურისა და ამომხსნელი ელემენტების რაოდენობის შეცვლა.

აგმ-ის პროტოტიპად ჩვეულებრივ ლოგარითმულ სახაზავს მიიჩნევენ (შეიქმნა დაახლ. 1600). მისი შემდგომი სახესხვაობაა გრაფიკები და ნომოგრამები (პირველად გამოიყენეს 1791). ინგლ. მეცნიერმა ჯ. ჰერმანმა 1814 დაამუშავა ანალოგიური ხელსაწყო-პლანიმეტრი, რ-იც განკუთვნილი იყო სიბრტყეზე შეკრული მრუდით შემოფარგლული ფართობის განსასაზღვრავად. დიფერენც. განტოლების ამოსახსნელი პირველი მექან. გამომთვლელი მანქანა ააგო ა. კრილოვმა (1904). თანამედროვე მუდმივი დენის აგმ-ის განვითარებას საფუძველი ჩაეყარა მას შემდეგ, რაც ბ. რასელმა სრულყო ამომხსნელი მაძლიერებელი (1942—44, აშშ). ლ. ი. გუტენმახერის ხელმძღვანელობით 1945—46 შეიქმნა პირველი ელექტრონული ანალოგური მანქანა, რ-ის მეშვეობით განმეორებით შეიძლებოდა ამონახსნის მიღება. 1949 სსრკ-ში ვ. უშაკოვის, ვ. ტრაპეზნიკოვის, ვ. კოტელნიკოვისა და ს. ლებედევის ხელმძღვანელობით დაამზადეს

რამდენიმე მუდმივი დენის აგმ. მანქანური სიდიდეების ფიზ. ბუნების მიხედვით აგმ შეიძლება იყოს მექან., პნევმ., ჰიდრავ., ელექტრომექან. და ელექტრონული. უფრო გავრცელებულია ელექტრონული. აგმ შედგება გარკვეული რაოდენობის ამომხსნელი ელემენტებისაგან, რ-ებიც მათ. ოპერაციების ამოხსნის ხასიათის მიხედვით იყოფა წ რ ფ ი ვ, ა რ ა წ რ ფ ი ვ (ფუნქციონალური გარდამქმნელები) და ლ ო გ ი კ უ რ ამომხსნელ ელემენტებად. ამ ელემენტებს აგებენ ღრმა, უარყოფითი უკუკავშირიანი მუდმივი დენის მრავალკასკადიანი ელექტრონული მაძლიერებლების ბაზაზე, რ-თაც გახსნილ მდგომარეობაში დიდი გაძლიერების კოეფიციენტი აქვთ. სტრუქტურის, შესასვლელი და უკუკავშირის წრედების ხასიათის მიხედვით ოპერაციული მაძლიერებელი ასრულებს წრფივ ან არაწრფივ მათ. ოპერაციას ან ამ ოპერაციების კომბინაციას. აგმ-ით შესაძლებელია ჩვეულებრივი და კერძო წარმოებულებიანი დიფერენც. განტოლებების, ალგებრული და სხვა სასრული განტოლებების, ვარიაციული და მრავალი სხვა '·ახის ამოცანის ამოხსნა. აგმ-ს ფართოდ იყენებენ ფიზ. და საწარმოო პროცესების მოდელირებისათვის, ავტომ. რეგულირებისა და მართვის სისტემების ანალიზისა და სინთეზისათვის. ციფრული მეთოდების დანერგვა ანალოგურ ტექნიკაში ზრდის აგმ-ის ეფექტურობას, კერძოდ, ვითარდება ციფრული დიფერენც. ანალიზატორები, ჰიბრიდული გამომთვლელი მანქანები და სხვ. სსრკ-ში სერიულ წარმოებაშია ორი ჯგუფის აგმ. პორტატიული, მცირეგაბარიტიანი და სტაციონარული, დიდგაბარიტიანი დანადგარები.

ე ლ ე ქ ტ რ ო ნ უ ლ ი აგმ-ი ს ზ ო გ ი ე რ თ ი ტ ი პ ი ს ძ ი რ ი თ ა დ ი ტ ე ქ ნ ი კ უ რ ი მ ა ხ ა ს ი ა თ ე ბ ლ ე ბ ი

| დანადგარის ტიპი | დიფერენც. განტ-ები, რ-ებსაც დანადგარი ამოხსნის | დიფერენც. განტ-ების მაქს. რიგი ან I რიგის განტ-თა რიცხვი სისტემაში | ამოხსნის დრო (წმ) | დანადგარის გაბარიტი (მმ) ან დანადგარით დაკავებული ფართობი (მ²) | მოხმარებული სიმძლავრე. (კვ.ა) | კვების წყაროები |
|---|---|---|---|---|---|---|
| 1 | 2 | 3 | 4 | 5 | 6 | 7 |
| ИПТ—5 | მუდმივ და ცვალებად-კოეფიციენტებიანი წრფივი დიფერენც. განტ-ები | 9 | 150 | 2000×400 | 2,4 | სტაბილიზებული |
| ЛМУ—1 | მუდმივ და ცვალებად-კოეფიციენტებიანი წრფივი დიფერენც. განტ-ები. მანქანას აქვს ტიპური არაწრფივი ბლოკები | 6—9 | 200—400 | 622×476×1230 | 2,1 | სტაბილიზებული |
| МН—7 | წრფივი და არაწრფივი დიფერენც. განტ-ები. მანქანა ასრულებს მცირე რაოდენობის არაწრფივ ოპერაციებს | 6 | 200 | 700×440×380 | 0,73 | სტაბილიზებული |
| ЭМУ—8 | წრფივი და არაწრფივი დიფერენც. განტ-ები | სტანდ. ბლოკების ნაკრები, თითოეული განკუთვნილია II რიგის განტ-ის ამოსახსნელად | 2000 | ბლოკის ზომა 350×300×300 | 0,06 | არასტაბილიზებული |
| МН—11 | წრფივი და არაწრფივი დიფერენც. განტ-ები. ამონახსნი მოცემული კრიტერიუმით ავტომატურად მოიძებნება | | | | | |
| МН—8 | წრფივი და არაწრფივი დიფერენც. განტ-ები | 6—9 | ამოხსნის გამეორების სიხშირე. 100 *ამოხსნა/წმ* | 15 | 10 | სტაბილიზებული |
| | დიდი რაოდენობის ცვალებადი კოეფიციენტებით. მანქანას აქვს დიდი რაოდენობის არაწრფივი ამომხსნელი ელემენტები | 32 | 1800 | 60 | 35 | სტაბილიზებული |
| МН—14 | წრფივი და არაწრფივი დიფერენც. განტ-ები. მანქანას აქვს დიდი რაოდენობის არაწრფივი ამომხსნელი ელემენტები | 30 | 10000 | 40 | 15 | სტაბილიზებული |
| ЭМУ—10 | ცვლადი შეგვიანების სისტემის წრფივი და არაწრფივი დიფერენც. განტ-ები. მანქანა ხსნის ავტომ. ოპტიმიზაციის ამოცანებს | 24 | 2000 | 5 | 3,5 | არასტაბილიზებული, მცირე სიმძლავრიანი, დამხმარე სტაბილიზატორით |
| МН—17 | მუდმივკოეფიციენტებიანი წრფივი და არაწრფივი დიფერენც. განტ-ები | 60 | 0,1-იდან 1000-მდე | 7520×2390×1024 | 5 | სამფაზა ცვლადი დენის ქსელი. 220/380 *ვ*, 50 *ჰც* |

*ლიტ.*: Коган Б. Я., Электронные моделирующие устройства и их применение для исследования систем автоматического регулирования, 2 изд., М., 1963; Корн Г. А., Корн Т. М., Электронные аналоговые и аналого-цифровые вычислительные машины, пер. с англ., ч. 1—2, М., 1967—68; Левин Л., Методы решения технических задач с использованием аналоговых вычислительных машин, пер. с англ., М., 1966.

**ანალური ჯირკვლები,** ძუძუმწოვართა კანის ჯირკვლების განსაკუთრებული ჯგუფი, რ-თა სადინარები ან უკანა ნაწლავის ღრუში იხსნება, ან ანალური ხვრელის მახლობლად; ოფლისა და თებოს ჯირკვლების სახეცვლილებაა. ა. ჯ-ის სეკრეტი უმეტესად სუნიანია და ხშირად მტერს აშინებს (მყრალა — Mephitis), ზოგჯერ მეორე სქესის ინდივიდს იზიდავს, ხან კი იმ ტერიტორიას მონიშნავს, რ-იც ცხოველს უკავია.

**ანალციმი** [ბერძნ. analkis — სუსტი (დაერქვა ხახუნისაგან სუსტად დაელექტროების გამო)], მინერალი. ქიმ. შედგ. $Na_2[AlSi_2O_6]\cdot 2H_2O$, ხშირად შეიცავს Ca-ის მინარევს. კარკასული სტრუქტურის წყლიანი ალუმინსილიკატია. აქვს თავისებური, ხვრელებიანი კრისტ. მესერი, ამიტომ ა. ბუნებრივი მოლეკულური საცერია. ა. კრისტალდება კუბურ სინგონიაში. უფეროა ან თეთრი, ზოგჯერ მომწვანო, მოწითალო ან მონაცრისფრო ელფერით. ელვარება მინისებრი აქვს, სიმაგრე — მინერ. სკალით 5—5,5. სიმკვრივე — 2200—2300 *კგ/მ³*. წარმოიქმნება როგორც მაღალ (525°C-მდე), ისე დაბალ ტემპ-რებზე, უმთავრესად ტუტე ქანებზე ჰიდროთერმული ხსნარების მოქმედებით ნეფელინის, ლეიციტის, ზოგჯერ პლაგიოკლაზის ხარჯზე. ზოგჯერ ბაზალტებში, როგორც პირველადი მინერალი, იშვიათად — დანალექ ქანებშიც. იყენებენ ტექნიკაში. ქუთაისის მიდამოების ბათურ ნალექებში არის ა-ის საბადო, რ-იც პირველად გ. *ძოწენიძემ* აღწერა. იხ. აგრეთვე *ცეოლითები*.

**ანამბასი** (Anambas), არქიპელაგი სამხრ. ჩინეთის ზღვაში, მალაკის ნ.-კ. სამხრ ნაწილის აღმ-ით. ეკუთვნის ინდონეზიას ფართ დაახლ. 50 *კმ²*. მთავარი კ-ებია ჯემაჯა, სიანტანი, მატაკი. სიმაღლე 566 *მ*-მდე. ზოგი კუნძულის ირგვლივ მარჯნის რიფებია არის ნოტიო, მარადმწვანე ტროპ ტყეები.

**ანამი** (Annam) (ჩინ. ანნიან — „დაშოშმინებული სამხრეთი"), 1. ასე უწოდა ოფიციალურად 679 ტანის დინასტიამ მის მიერ 603 დაპყრობილ თანამედროვე ვიეტნამის ჩრდ. და ცენტრ ნაწილს ეს სახელი ვიეტნამს შერჩა დამოუკიდებლობის დაბრუნებამდე (939). ა. გავრცელებული იყო ჩინეთში ვიეტნამის სახელად შემდეგაც (XX ს. 40-იან წლებამდე) ეს სახელწ. ვიეტნამშიც იხმარებოდა ჩინეთის *მინის* დინასტიის მიერ მისი ოკუპაციის ხანაში (1407—27) 2. ა. (იმპერია) — ასე მოიხსენიებოდა ვიეტნამი ევრ. და ჩინურ ლიტ-რაში ნგუენების დინასტიის (1802—1945) დროს. 3. ცენტრ. ვიეტნამის (ჩუნგბო) ადმ. სახელწოდება ფრანგი კოლონიზატორების ბატონობის ხანაში (1884—1945).

**ანამი** კორეტიკა (1886 — 15. VIII. 1945, ტოკიო), იაპონელი გენერალი. 1906 დაამთავრა სამხ. სასწავლებელი და შემდეგ სამხ. აკადემია ტოკიოში. 1930—34

სარდლობდა მე-2 გვარდიულ დივიზიას. 1935-იდან იყო იმპერატორის ფლიგელ-ადიუტანტი და უმაღლესი სამხ. საბჭოს მდივანი. 1936—37 საპასუხისმგებლო თანამდებობები ეკავა სამხ. სამინისტროში, 1938—39 სარდლობდა ჩინეთში მოქმედ ქვეით დივიზიას. 1939—41 იყო სამხ. მინისტრის მოადგილე. 1941—44 ჩინეთში მე-11 არმიისა და ჩრდ. ფრონტის სარდალი. 1945 აპრილიდან — სამხ. მინისტრი. 1945 წ. 15 აგვ., სახელმწ. გადატრიალების ცდის შემდეგ, ა-მ თავი მოიკლა — ხარაკირი გაიკეთა.

**ანამის მთები,** მთიანეთი ვიეტნამსა და ლაოსში. გადაჭიმულია ინდოჩინეთის ნ.-კ. აღმ. სანაპიროს გასწვრივ. სიგრძე დაახლ. 1300 *კმ*, სიგანე 300 *კმ*-მდე, სიმაღლე 3280 *მ*-მდე. აგებულია უმთავრესად გრანიტებით, ბაზალტებით, კირქვებითა და ქვიშაქვებით. ა. მ-ის სამხრ. ნაწილში არის პენეპლენიზებული კრისტ. და ბაზალტური ზეგნები (კონტუმი, ნგოკლინი, მი, ჯირინგი), რ-ებიც დასერილია განიერი ხეობებით. ჩრდ. ნაწილში ჩიონგშონის ქედია (სიმაღლე 500—1000 *მ*), რ-ზედაც კარსტია განვითარებული. ა. მ-ის აღმ. ფერდობები ზ. დ. 1000 *მ*-მდე შემოსილია ნოტიო ტროპ. ტყეებით, უფრო მაღლა წიწვიანი ტყეებია. დას. ფერდობებზე ფოთოლმცვივანი ტროპ. ტყეები და სავანებია.

**ანამიტები,** *ვიეტნამელების* მოძველებული სახელწოდება.

**ანამნეზი** (ბერძნ. anàmnēsis — მოგონება), ავადმყოფის ან მისი მახლობლების გამოკითხვით შეკრებილი ცნობები დაავადების მიმდინარეობის, ავადმყოფის საყოფაცხოვრებო და შრომის პირობების, გადატანილი სნეულებების, მავნე ჩვევების (ალკოჰოლიანი სასმელების ჭარბი სმა, თამბაქოს წევა), მშობლებისა და ახლო ნათესავების ჯანმრთელობისა და სხვ. შესახებ. ა. ავადმყოფის გამოკვლევის აუცილებელი ნაწილია და დიდი მნიშვნელობა აქვს დიაგნოზის დადგენისათვის.
*კ. ვირსალაძე.*

ვ ე ტ ე რ ი ნ ა რ ი ა შ ი ა-ს კრებენ ცხოველის მომვლელის გამოკითხვისა და დოკუმენტური მონაცემების (ავადმყოფობის ისტორიის და სხვ.) შესწავლის საფუძველზე. ადგენენ ცხოველის წარმოშობას და მშობლების ჯანმრთელობის მდგომარეობას, არის ან იყო თუ არა ეს დაავადება მეურნეობაში, სადაც ავადმყოფი ცხოველი იმყოფება, როგორია ცხოველის მოვლა-შენახვის პირობები და რა დაავადებები აქვს გადატანილი, როდის გამოვლინდა დაავადება. კრებენ აგრეთვე ცნობებს ჩატარებული მკურნალობის შესახებ.

**ანამნეზისი** (ფილოს.), შემეცნების პროცესი *პლატონის* ფილოსოფიაში. პლატონის აზრით, შემეცნება ადამიანის სულის მიერ იდეათა სამყაროში არსებობის მოგონებაა. თანდაყოლილ იდეათა მოგონების ნათელყოფის საბაბს იძლევა გრძნობადი სინამდვილე, რ-იც იდეათა სამყაროს ანარეკლია. ტერმ. „ა.“ სხვადასხვა გაგებით იხმარება ყველა მოძღვრებაში, რ-იც თანდაყოლილ იდეებს აღიარებს.

**ანამორფირება** (ბერძნ. anamorphoō — გარდავქმნი), ობიექტის გამოსახულების კონფიგურაციის გარდაქმნა, ტრანსფორმირება ოპტ. ხერხით. ა. შეიძლება სპეც. ოპტ. სისტემებით ან საგნისა და ეკრანის სიბრტყეების დახრით. გამოსახულებათა ა-თვის იყენებენ ცილინდრულ ლინზებსა და სარკეებს, ცილინდრულ კომპონენტებიან აფოკალურ სისტემებს, სოლურ და სხვ. ოპტ. სისტემებს. ა-ის გამოსახულებათა მასშტაბების შეფარდებას ორი ურთიერთპერპენდიკულარული მიმართულებით ანამორფიზმის კოეფიციენტს უწოდებენ. ა-ს იყენებენ კინოტექნიკაში ვერტ. ან ჰორიზ. მიმართულებით გამოსახულების თანაბარი შეკუმშვის ან გაჭიმვისათვის. ჩვეულებრივ კინოფირზე გადაღების დროს ჰორიზ. სიბრტყეში გამოსახულების შეკუმშვით და შემდგომ (დაპროექციებისას) მისი გაჭიმვით (დეზანამორფირება) ეკრანზე მიიღება გამოსახულება, რ-ის გვერდების შეფარდება კინოფირის თითქმის კვადრ. კადრის დროს 2,55 : 1 აღწევს. ეს გარდაქმნები უმთავრესად *ანამორფოტული საცმით* ხორციელდება. სიბრტყეების დახრით გამოსახულების ტრანსფორმირებას იყენებენ ფოტობეჭდვისას (აეროფოტოსურათების პერსპექტიული დამახინჯების ასაცილებლად), პოლიგრაფიაში და სხვ.

**ანამორფოტული საცმი,** ა ნ ა მ ო რ ფ ო ტ უ ლ ი მ ი ს ა დ გ მ ე ლ ი, ჩვეულებრივი კინოაპარატის ობიექტივის წინ დაყენებული ოპტ. სამარჯვი, რ-იც ჰორიზ. სიბრტყეში გამოსახულების შეკუმშვის ან გაჭიმვის მიზნით ობიექტივზე დაცემული სინათლის სხივების დახრის კუთხეს ცვლის ოპტ. ღერძის მიმართ. ა. ს-ის მეშვეობით შესაძლებელია ჩვეულებრივი კინოაპარატურისა და სტანდ. კინოფირის გამოყენება ფართოეკრანიანი ფილმების გადაღებისა და დაპროექციებისათვის. უმარტივესი ა. ს. შედგება დადებითი და უარყოფითი ცილინდრული ლინზებისგან, რ-თა მსახველები კადრის ვერტ. ღერძის პარალელურია. ასეთი ა. ს-ით გადაღებისას ჩვეულებრივ კინოკადრზე მიიღება სიგანეში შეკუმშული გამოსახულება, რ-იც ეკრანზე დაპროექციების დროს გაიჭიმება და აღდგება გადაღებულ სცენათა ზომების ნამდვილი თანაფარდობა. იხ. აგრეთვე *ანამორფირება*.




ანამორფოტულ საცმში სინათლის სხივების გავლის სქემატური გამოსახულება: α ჰორ. — ანამორფოტულ საცმიანი ობიექტივის ხედვის კუთხე (ჰორიზონტალურ სიბრტყეში); α ჰორ. — ობიექტივის ხედვის კუთხე; 1. ანამორფოტული საცმის ლინზები; 2. კინოაპარატის ობიექტივი.

**ანანასი** (Ananas), ტროპ. ბალახოვან მცენარეთა გვარი ბრომელიისებრთა ოჯახისა. 80 *სმ*-მდე სიგრძის ხორცოვანი, ფართოხაზური, კიდეეკლებიანი ფოთოლი და ოქროსფერ-ყვითელი, გირჩისებრი მოზრდილი ნაყოფედი აქვს. ტროპ. ამერიკაში ა-ის 5—6 სახეობა ხარობს. განსაკუთრებით ფართოდ არის გავრცელებული ნ ა მ დ ვ ი ლ ი ა. (A. comosus ანუ A. sativus). ა-ის კულტ. ჯიშების მომჟავოტკბილი არომატული ნაყოფედი 2-იდან 15 *კგ*-მდე იწონის, უთესლოა, შეიცავს (%-ებით): 86,1 წყალს, 4,5 ინვერსირებულ შაქარს, 6,9 საქაროზას, 0,41 აზოტოვან ნივთიერებას, 0,52 მჟავებს, 0,42 ნაცარს. იჭმება ნედლიცა და დაკონსერვებულიც. მისგან აკეთებენ მურაბას, კანფეტს. ფილიპინის კ-ებსა და ტაივანზე A. sativus-ის ფოთლებისაგან ამზადებენ სართავ ბოჭკოს.



ანანასის ნაყოფედი.

**ანანდი** მულქ რაჯ (დ. 12. XII. 1905, ქ. ფეშავარი), ინდოელი (ფენჯაბელი) მწერალი. ფილოს. დოქტორი, ფენჯაბის უნ-ტის პროფესორი (1962-იდან), მშვიდობის მსოფლიო საბჭოს წევრი (1951-იდან), მშვიდობის საერთაშ. პრემიის ლაურეატი (1953). დაამთავრა ფენჯაბისა (1925) და ლონდონის (1929) უნ-ტები. 1936 საჯად ზაჰირთან ერთად ჩამოაყალიბა ინდ. პროგრ. მწერალთა ასოციაცია. 1937 კორესპონდენტად გაემგზავრა რევ. ესპანეთში, იცავდა რესპუბლიკელთა ინტერესებს.

ა. ინგლ. ენაზე წერს (1933-იდან). პირველი რომანი „მიუკარებელი“ 1935 გამოაქვეყნა. მის კალამს ეკუთვნის აგრეთვე რომანები „ყული“ (1936), „დიდი გული“ (1945), „გზა“ (1961), ტრილოგია: „სოფელი“ (1939), „შავ წყალთა მიღმა“ (1940) და „ხმალი და ნამგალი“ (1942); ავტობიოგრ. დილოგია: „შვიდი წელი“ (1951) და „განთიადის ხატება“ (1964); მოთხრობები, გამოკვლევები ესთეტიკისა და ხელოვნებათმცოდნეობის საკითხებზე და სხვ. ა-ის მხატვრული ნაწარმოებები სოც. პრობლემებს ეხება. ავტორი ასახავს სხვადასხვა საზ. წრის წარმომადგენლების — გლეხების, პროლეტარების, წვრილი ხელოსნების — ცხოვრებას; იცავს კასტების თანასწორობის, ქალთა ემანსიპაციის იდეებს, ილაშქრებს დრომოჭმული ტრადიციებისა და სოც. უსამართლობის წინააღმდეგ.

**ანანია,** XV ს. ქართველი მხატვარი, მინიატიურისტი. ცხოვრობდა სამცხის ათაბაგის კარზე, შემონახულია მისი ორი მინიატიურა, რ-ებიც ჩაკრულია კალიგრაფ შავზაქარიას მიერ XI ს. გადაწერილ სახარებაში (A—845). მინიატიურებზე გამოსახულია მათე და მარკოზ მახარებლების მჯდომარე ფიგურები. ა-ს ნახატისათვის დამახასიათებელია რამდენადმე წაგრძელებული პროპორციები.

ილუსტრაცია — იხ. ჩანართი. გვ. 401.

**ანანიანი** ვახტანგ სტეფანეს ძე [დ. 26. VII. (8. VIII.) 1905, სოფ. პოლოს-ქილისა, ახლანდ. შამახიანი, დილიჯანის რ-ნი, სომხ. სსრ], სომეხი საბჭ. მწერალი. სკკპ წევრი 1928-იდან. პირველი მოთხრ. „კოჭლი თაქო“ გამოაქვეყნა 1927. მისი ნაწარმოებებიდან აღსანიშნავია სამოქალაქო ომის თემაზე დაწერილი მოთხრ. „ცეცხლის რკალში“ (1930), „მონადირის მოთხრობები“ (ექვს წიგნად, 1947—66). მოთხრობები „სევანის პირას“ (1951) და „ჯიქის ხეობის ტყვეები“ (1956) დაჯილდოვდა საუკეთესო საბავშვო წიგნის საკავშ. კონკურსზე. მისი თხზულებები თარგმნილია სსრკ ხალხთა და უცხოურ ენებზე.

**ანანიაშვილი** გიორგი დავითის ძე [დ. 11 (24). IV. 1910, თბილისი], ქართველი საბჭ. ენერგეტიკოსი, ტექ. მეცნ. დოქტორი (1960), საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1967). სკკპ წევრი 1938-იდან. 1934 დაამთავრა ს. კიროვის სახ. ამიერკავკ. ინდუსტრ. ინ-ტი. 1940—41 იყო სოხუმჰესისა და ხრამჰესის დირექტორი, 1945—47 — საქ. სსრ კომუნ. მეურნ. მინისტრი, 1948-იდან — სოფ. მეურნ. ელექტრიფიკაციის საკავშ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტის თბილ. ფილიალის დირექტორი, ხოლო 1956-იდან — საქ. სოფ. მეურნ. მექან. და ელექტრიფიკაციის სამეცნ.-კვლ. ინ-ტის დირექტორის მოადგილე სამეცნ. ნაწილში. 1963-იდან პუშკინის სახ. პედ. ინ-ტის ფიზიკის კათედრის პროფესორია. დაჯილდოებულია საპატიო ნიშნის ორდენითა და მედლებით.

*თხზ.*: კრწანისის ბიოენერგეტიკული დანადგარი, თბ., 1959; Использование сельскохозяйственных отходов для производства электроэнергии, Сельская электрификация, т. 4, Женева, 1959 (ООН. Секретариат Европейской экономической комиссии); Основные положения оиоэнергетики, Тб., 1961.

**ანანია შირაკაცი,** ა ნ ა ნ ი ა შ ი რ ა კ ე ლ ი, VII ს. სომეხი მეცნიერი და ფილოსოფოსი. განათლება მიიღო ტრაპეზუნდში. ა. შ-მა ბუნების გაგებას საფუძვლად დაუდო ანტ. მატერიალ. მოძღვრება ოთხი ელემენტის შესახებ. ავტორია მათ., კოსმოგრაფიული და გეოგრ. ნაშრომებისა. მის მიერ შედგენილი არითმეტიკის სახელმძღვანელო ერთ-ერთი უძველესია ჩვენამდე მოღწეული ასეთი ხასიათის ნაშრომებიდან. ა. შ. იზიარებდა აზრს დედამი-

წის სფერულობის შესახებ. მისმა საბუნებისმეტყველო შეხედულებებმა დიდი გავლენა მოახდინა სომხ. კულტ. განვითარებაზე.

*ლიტ.*: Чалоян В. К., Естественно-научные воззрения Анания Ширакаци, «Византийский временник», 1957, т. 12.

**ანანინოს კულტურა,** რკინის ხანის არქეოლოგიური კულტურა. გავრცელებული იყო ძვ. წ. VIII—III სს. მდ. კამისა და ნაწილობრივ ვოლგის შუა დინების, ვიატკისა და ბელაიას აუზში. სახელწოდება მიიღო სოფ. ანანინოსაგან (თათართა ასსრ), რ-ის მახლობლად 1858 პ. ალაბინმა აღმოაჩინა სამაროვანი. ა. კ-ის დასახლებები განლაგებული იყო მდინარეების ნაპირას და მათ მიწაყრილი, თხრილები და ხის გალავანი იცავდა. ა. კ-ის ტომები მისდევდნენ მიწათმოქმედებას, მესაქონლეობას, ნადირობასა და თევზჭერას. დაუფლებული იყვნენ ბრინჯაოსა და რკინის მეტალურგიას. ა. კ-თვის დამახასიათებელია ძვლის თოხები, ქვის ხელსაფქვავები, ბრინჯაოს კელტები, ბრინჯაოსა და რკინის ისრისა და შუბის პირები, რკინის აკინაკები, მრგვალფსკერიანი თიხის ჭურჭელი. ა. კ-ის ტომები იცნობდნენ ტყავის დამუშავებას, შალისა და მცენარეული ბოჭკოსაგან ამზადებდნენ ქსოვილებს. სავაჭრო ურთიერთობა ჰქონდათ კავკ. და ციმბირის ტომებთან, სკვითებთან, სარმატებთან და სხვ. გაჰქონდათ ბეწვეული, შემოჰქონდათ იარაღი, ქსოვილები და სამკაული. სამარხეული ინვენტარის და დაკრძალვის წესების შესწავლამ ცხადყო, რომ ა. კ-ის დროს ქონებრივ უთანასწორობას უკვე ღრმად ჰქონდა გადგმული ფესვები.

არსებობდა პატრიარქალური მონობა, გავრცელებული იყო ქალი ღვთაების, ცის, მზის კულტი. ზოგი მეცნიერი ა. კ-ის ტომებს თანამედროვე კომი-ზირიანებისა და უდმურტების წინაპრებად თვლის.

*ლიტ.*: Збруева А. В., История населения Прикамья в ананьинскую эпоху, «Материалы и исследования по археологии СССР», 1952, в. 30.









ანანინოს კულტურა: 1. ანანინოელის ტიპი; 2. ბრინჯაოს კელტი; 3. ბრინჯაოს შუბის პირი; 4. ძვლის თოხი; 5. თიხის ჭურჭელი.

**ანანური,** სოფელი დუშეთის რ-ნში, მდ. არაგვის მარჯვ. ნაპირზე, საქართვ. სამხ. გზაზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., ავენისი, ბანცურთკარი, დგნალი, ზოტიკიანთკარი, თანდილაანთკარი, კადოეთი, პავლეური, უფურეთი, ფხუნდავი, შალიკიანთკარი, ციხისძირი). ზ. დ. 900 *მ*, დუშეთიდან 23 *კმ*. მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა, ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი), ამბულ., კავშირგაბმ. განყ-ბა. აღსანიშნავია ა-ის ფეოდ. ხანის ციხესიმაგრე (XVI — XVII სს.). იგი ჩრდ-იდან დარიალის ხეობით მომავალ გზას კეტავდა და არაგვის ერისთავთა რეზიდენცია იყო. 1743 კახეთის მეფე თეიმურაზ II-მ გააუქმა არაგვის საერისთავო და ანანურის ციხე მეფის ხელისუფლებას დაუქვემდებარა. XVIII ს. II ნახ-ში საქართვ. რუს. ეკონ. ურთიერთობის გაძლიერების შედეგად ა. ქალაქად იქცა, 1803—1821 მაზრის ცენტრი იყო.

ა-ის ანსამბლში თავმოყრილია საერო, სამხ. და საკულტო ნაგებობანი. ანსამბლი შედგება ციტადელისა და ქვედა ციხისაგან. თავდაპირველად აქ მდგარა ამჟამად ციტადელის ცენტრში მოქცეული ხუთსართულიანი კოშკი (XIV—XV სს.). ციტადელის აღმ-ით დგას მცირე ზომის ერთნავიანი ეკლესია (XVI—XVII სს.), რ-საც ადგილ. მცხოვრებნი „მკურნალს" ეძახიან. დაახლ. XVII ს. შუა ხანას ეკუთვნის მცირე გუმბათიანი ტაძარი (ღვთაება).

XVII ს. I ნახ-ში აშენდა ზედა ციხე, რ-ის გალავნის კედლებში ჩატანებულია 4 მრგვალი კოშკი. ა-ის ანსამბლის უმთავრესი არქიტ. ნაგებობაა დიდი გუმბათიანი ტაძარი. სამხრ. კედლის წარწერიდან ჩანს, რომ ტაძარი 1689-ში, არაგვის ერისთავის მდივანბეგ ბარძიმის ბრძანებით, სარქარ ქაიხოსრო ბაღსარაშვილს აუგია. XVII ს. აგებული დიდი ეკლესიის აღმ-ით აღმართული სამრეკლოც. ა-ის ქვედა ციხე XVIII ს. დასაწყისშია აგებული.

ილუსტრაცია — იხ. ჩანართი, გვ. 576.

**ანანურის მაზრა,** ადმინისტრაციულ-ტერიტორიული ერთეული ყოფ. თბილისის გუბერნიაში. შეიქმნა 1803, როცა საქართვ. მთავარმართებლის გენ. პ. ციციანოვის ბრძანებით სამაზრო ცენტრი დუშეთიდან ანანურში გადაიტანეს. ამით სამაზრო ცენტრი დაუახლოვეს საქართვ. სამხ. გზას. ცენტრის გადატანას ტერიტ. ცვლილება არ გამოუწვევია: ა. მ. ყოფ. დუშეთის მაზრის საზღვრებში დარჩა. გეოგრ. მდებარეობის გამო ანანურს არ ჰქონდა სამაზრო ცენტრად განვითარების პერსპექტივა, ამიტომ 1821 სამაზრო ცენტრი კვლავ დუშეთში გადაიტანეს.

**ანაპა,** ქალაქი რსფსრ კრასნოდარის მხარეში. კლიმ. და ტალახის კურორტი (უმთავრესად საბავშვო). გაშენებულია შავი ზღვის სანაპიროზე, რკინიგზის სადგ. ტონელნაიადან (კრასნოდარ—ნოვოროსიისკის ხაზი) 33 *კმ*. 30 ათ. მცხ. (1974). ა-ის ტერიტორიაზე ძველად *სინდების* დასახლება იყო. ბოსფორის სახელმწიფოსთან შეერთების შემდეგ (ძვ. წ. IV ს.) ა-ს გორგიპია ეწოდებოდა. 1475 დაიპყრეს თურქებმა, 1829 შეუერთდა რუსეთს ადრიანოპოლის ხელშეკრულების საფუძველზე. დიდი სამამულო ომის დროს ა. გერმ. დამპყრობთაგან საბჭ. არმიის სხვა ნაწილებთან ერთად გაათავისუფლა 414-ე წითელდროშოვანმა ქართ. მსროლელმა დივიზიამ, რ-საც შემდგომ ანაპის დივიზია ეწოდა.

ს ა მ კ უ რ ნ ა ლ ო ფ ა ქ ტ ო რ ე ბ ი: ზომიერად ტენიანი თბილი ჰავა, რბილი ზამთარი და მზიანი ზაფხული, მზით მკურნალობა, ზღვაში ბანაობა ივნისიდან ოქტომბრამდე, მინერ. შლამის ტალახი, მინერ. წყაროები. წმინდა ქვიშის, განიერი და გრძელი პლაჟი. ჩვენებები: სასუნთქი გზების არატუბერკულოზური დაავადებანი, ნერვული სისტემის ფუნქციური დაავადებანი, გინეკოლ. დაავადებანი, სისხლნაკლებობა და სხვ. სანატორიუმები, დასასვენებელი სახლები, პანსიონატები. სეზონი მთელი წელი.

ა-ში არის კვებისა და მსუბუქი მრეწვ. საწარმოები. სას.-სამ. ტექნიკუმი, მხარეთმცოდნეობის მუზეუმი; განვითარებულია მევენახეობა-მეღვინეობა. ა-ის მახლობლადაა 414-ე ქართ. დივიზიის დაღუპულ მებრძოლთა ძმათა სასაფლაო.



ანაპა. პლაჟი.

**ანაპესტი** (ბერძნ. anapaistos — უკუქცეული, შებრუნებული; იგულისხმება დაქტილის საპირისპირო), სამმარცვლიანი სალექსო ტერფი თავში ორი მოკლე ან უმახვილო, ბოლოში ერთი გრძელი ან მახვილიანი მარცვლით (◡◡′). ანტ. ლექსთწყობაში ა. გრძელი და მოკლე მარცვლებით იყო წარმოდგენილი. გრძელი მარცვალი ორი მოკლე მარცვლის მაგივრობას ეწეოდა. სილაბურ-ტონურ, მაგ., რუს. ლექსთწყობაში გრძელი და მოკლე მარცვლები მახვილიანმა და უმახვილო მარცვლებმა შეცვალა. ქართ. ლექსთწყობა ა-ს არ იცნობს.

**ანაპლაზმა** (Anaplasma), ცხოველთა სისხლის პარაზიტების გვარი რიკეტსიების რიგისა. აქვს მომრგვალო 1 *მკმ*-მდე დიამეტრის სხეული. მრავლდება გაყოფით. იწვევს დაავადება *ანაპლაზმოზს*. საქართველოში გავრცელებულია რუსული ა. (A. rossicum) და ცხვრის ა. (A. ovis). ა-ის გადამტანია იქსოდისებრი ტკიპები.

**ანაპლაზმოზი,** შინაური და გარეული ცხოველების დაავადება, რ-საც იწვევს ანაპლაზმის გვარის სისხლის სპეციფ. პარაზიტი. დაავადება კბენით გადააქვთ ტკიპებსა და მწერებს. ა. გვხვდება ყველგან გაზაფხულ-შემოდგომაზე. საინკუბაციო (ფარული) პერიოდი 3—6 კვირა, იშვიათად 3 თვეა. კ ლ ი ნ ი კ უ რ ი მ ი მ დ ი ნ ა რ ე ო ბ ა: ტემპ-რის ხანმოკლე აწევა 1—1,5°C-ით, სიყვითლე და ლორწოვანი გარსის გათეთრება, შეშუპება, სისუსტე, სიგამხდრე, წველადობის შემცირება. პ რ ო ფ ი ლ ა ქ ტ ი კ ა: ბრძოლა დაავადების გადამტანის წინააღმდეგ, ცხოველის პარაზიტოსნობის შემოწმება, მისი გაბანა ინსექტიციდური ხსნარით. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: ტერამიცინი, ბიომიცინი, ბიოვიტინი, ტეტრაციკლინი.

*ი. ცომაია.*

**ანარია,** მდინარე აფხ. ასსრ ოჩამჩირის რ-ნში. სიგრძე 26 *კმ*, აუზის ფართ. 103 *კმ²*. სათავე აქვს გორაკ-ბორცვიან ზონაში, ერთვის შავ ზღვას ქ. ოჩამჩირის სამხრ-ით.

**ანარია,** სოფელი აფხ. ასსრ გალის რ-ნში (გუდავის სოფსაბჭო), მდ. ოქუმის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 20 *მ*, შავი ზღვიდან 13 *კმ*, გალიდან 10 *კმ*. აჩიგვარის მეჩაიეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა სოფ. აჩიგვარაში (1 *კმ*). კავშირგაბმ. განყ-ბა.

**ანარქიზმი** (ბერძნ. anarchia — უხელისუფლებობა), პროლეტარული მეცნ. სოციალიზმისადმი მტრული წვრილბურჟ. საზ.-პოლიტ. მიმდინარეობა, რ-იც უარყოფს ყოველგვარ სახელმწ. ხელისუფლებას, სახელმწ. პოლიტ. ორგანიზაციის ყოველგვარ ფორმას, ქადაგებს პიროვნების ე. წ. აბსოლ. თავისუფლებას. საზ-ბის ეკონ. საფუძვლად თვლის კერძო საკუთრებას და უგულებელყოფს მსხვილი წარმოების როლს სოც. პროგრესის განხორციელებაში. ა. წარმოიშვა XIX ს. 40—70-იან წწ-ში. მისი საფუძველია წვრილბურჟ. ინდივიდუალიზმი და სუბიექტივიზმი. ა. გაღატაკების გზაზე მდგარი წვრილბურჟ. ფენების იდეოლოგიაა, ამიტომ იგი უმთავრესად ისეთ ქვეყნებში ვრცელდებოდა, სადაც ჭარბობდა წვრილი სასაქონლო წარმოება და დიდი იყო ქალაქის წვრილი ბურჟ. ხვედრითი წონა (ესპანეთი, იტალია, პორტუგალია, ავსტრია, რუსეთი, საფრანგეთი, შვეიცარია, ბალკანეთისა და ლათ. ამერ. ზოგიერთი ქვეყანა). ა-ის გავლენაში მოექცნენ წვრილ საწარმოთა მფლობელები, წვრილი ვაჭრები, ხელოსნები, შინამრეწველები, ფერმერები, საშ. გლეხები, დეკლასირებული ელემენტები, ლუმპენპროლეტარიატი. სოც. თვალსაზრისით ამ ფენებს შუალედური ადგილი უკავიათ კაპიტალ. საზ-ბის ძირითად კლასებს — ბურჟუაზიასა და პროლეტარიატს — შორის, რის გამოც ზოგიერთი ნიშნით ემსგავსებიან თითოეულ მათგანს. წვრილი ბურჟ. და საზ-ბის სხვა საშ. ფენების მდგომარეობა განსაზღვრავს მათი სოც. ბუნების ორმაგობას. ერთი მხრით, ისინი გამოდიან მსხვილი ბურჟ. ძალმომრეობის წინააღმდეგ, მეორე მხრით, კერძო საკუთრების დაკარგვის შიშით, არ იჩენენ თანამიმდევრულობას ამ ბრძოლაში. ვ. ი. ლენინი მიუთითებდა მარქსიზმისა და ა-ის სამ ძირითად განმასხვავებელ

ნიშანზე სახელმწიფოსადმი დამოკიდებულების საკითხში. ანარქისტები, ისევე როგორც მარქსისტები, მიზნად ისახავენ სახელმწიფოს გაუქმებას. „ჩვენ სრულიადაც არა გვაქვს უთანხმოება ანარქისტებთან სახელმწიფოს გაუქმების, როგორც მ ი ზ ნ ი ს, საკითხში“ (ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., თხზ., გამოც. მე-4, ტ. 25, გვ. 539), მაგრამ სხვა მხრივ ისინი ძირეულად ეწინააღმდეგებიან მარქსიზმს. „განსხვავება მარქსისტებსა და ანარქისტებს შორის იმაში მდგომარეობს, რომ (1) პირველნი, მიზნად ისახავენ რა სახელმწიფოს სრულ მოსპობას, თვლიან, რომ ეს მიზანი შეიძლება განხორციელდეს მხოლოდ სოციალისტური რევოლუციის მიერ კლასების მოსპობის შემდეგ, როგორც შედეგი სოციალიზმის დამყარებისა, რომელიც იწვევს სახელმწიფოს კვდომას; მეორეებს სურთ სახელმწიფოს სრული მოსპობა დღეს-ხვალ და არ ესმით ასეთი მოსპობის განხორციელების შესაძლებლობის პირობები. (2) პირველნი აუცილებლად თვლიან, რომ პროლეტარიატმა, როცა იგი პოლიტიკურ ძალაუფლებას დაიპყრობს, სავსებით დაამსხვრიოს ძველი სახელმწიფო მანქანა და შესცვალოს იგი ახალი მანქანით, რომელიც შედგება შეიარაღებული მუშების ორგანიზაციისაგან, კომუნის ტიპის მიხედვით; მეორეებს, როცა ისინი იცავენ სახელმწიფო მანქანის დამსხვრევას, სრულიად ბუნდოვნად აქვთ წარმოდგენილი, თ უ რ ი თ შესცვლის მას პროლეტარიატი და რ ო გ ო რ გამოიყენებს ის რევოლუციურ ძალაუფლებას; ანარქისტები იმასაც კი უარყოფენ, რომ სახელმწიფო ძალაუფლება გამოყენებულ იქნას რევოლუციური პროლეტარიატის მიერ, უარყოფენ პროლეტარიატის რევოლუციურ დიქტატურას. (3) პირველნი მოითხოვენ პროლეტარიატის მომზადებას რევოლუციისათვის თანამედროვე სახელმწიფოს გამოყენების გზით; ანარქისტები ამას უარყოფენ“ (ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., თხზ., გამოც. მე-4, ტ. 25, გვ. 604—605). ტერმინი „ა“ პ. *პრუდონმა* შემოიღო, ხოლო ა-ის იდეები საწყისს იღებს XVII—XVIII სს-ში (უ. გოდვინი და სხვ.). ა-ის იდეოლოგები მისი განვითარების სხვადასხვა ეტაპზე იყვნენ: მ. *შტირნერი*, პ. პრუდონი, მ. *ბაკუნინი*, პ. *კროპოტკინი* და ჟ. გრავი. შტირნერი და პრუდონი ა-ის თეორეტიკოსებად ითვლებოდნენ, ხოლო ბაკუნინი უფრო მეტად პრაქტიკულ პოლიტ. მოღვაწედ იყო აღიარებული. პრუდონი კაპიტალიზმის განვითარების „შეჩერებას“, მისი საწყისი ფაზის აღდგენასა და წვრილბურჟ. ფენების პოზიციათა განმტკიცებას ქადაგებდა. ბაკუნინი „მომავალი საზოგადოების“ სქემებს ქმნიდა და თან წვრილბურჟ. ვოლუნტარისტთა საამბოხო ყოველგვარ საზ. და სახელმწ. ავტორიტეტს უარყოფდა.

კ. მარქსმა და ფ. ენგელსმა „წმინდა ოჯახში“ (1845), „გერმანულ იდეოლოგიაში“ (1845—46), კ. მარქსმა „ფილოსოფიის სიღატაკეში“ (1847) მკაცრად ამხილეს შტირნერისა და პრუდონის მსოფლმხედველობა, აჩვენეს მისი სოც. არსი, თეორ. უსუსურობა და პოლიტ. მავნებლობა. *პრუდონიზმის* იდეური განადგურების შემდეგ მეცნ. კომუნიზმის ფუძემდებლებმა სასტიკად გაილაშქრეს *ბაკუნიზმის* წინააღმდეგ, რ-იც საშიშ პოლიტ. მიმდინარეობად იქცა და სერიოზულ საფრთხეს უქმნიდა საერთაშ. მუშათა მოძრაობას. ბაკუნისტებმა ძირგამომთხრელი მუშაობა გააჩაღეს პირველი ინტერნაციონალის (იხ. *ინტერნაციონალი პირველი*) წინააღმდეგ. ბაკუნინმა შექმნა *სოციალისტური დემოკრატიის ალიანსი* (1868) და სცადა შეეყვანა იგი საერთაშ. მუშათა ორგანიზაციაში, მაგრამ ეს ჯგუფი პირველ ინტერნაციონალში არ მიიღეს. მაშინ ბაკუნინმა „ალიანსი“ დაშლილად გამოაცხადა, ხოლო როცა მისი წევრები ინტერნაციონალში შევიდნენ, იგი კვლავ ანტიმარქსისტული, ძირგამომთხრელი საქმიანობის სათავეში მოექცა. ბაკუნისტები დაამარცხეს პირველი ინტერნაციონალის ლონდონის კონფერენციაზე (1871) და ჰააგის კონგრესზე (1872). მ. ბაკუნინი და დ. გილიომი ინტერნაციონალიდან გარიცხეს. ჰააგის კონგრესის მუშაობის დამთავრებისთანავე პირველი ინტერნაციონალის ოპოზიციონერმა ანარქისტებმა სენტ-იმიეში (შვეიცარია) მოიწვიეს კონგრესი და შექმნეს ანარქისტული ინტერნაციონალი (იხ. „*ინტერნაციონალი ანარქისტული*“), რ-მაც ბაკუნისტური „ალიანსის“ საქმიანობა განაგრძო და 1878-მდე იარსება.

XIX ს. 70-იანი წწ-იდან XX ს. დამდეგამდე ა-ის გავლენა თანდათან შემცირდა, სამაგიეროდ მის საფუძველზე ახ. მიმდინარეობა *ანარქიზმ-სინდიკალიზმი* განვითარდა. XX ს. დამდეგიდან ა-მა ერთგვარი გამოცოცხლება განიცადა. დიდი ოქტ. სოციალ. რევ. შემდეგ მან თავი იჩინა თეთრგვარდიული მახნოვშჩინის, ხოლო კომპარტიაში — „მემარცხენეობისა“ და „*მუშათა ოპოზიციის*“ სახით. მუშათა კლასის რევ. აღმავლობის ვითარებაში ა. სხვა ქვეყნებშიც შესუსტდა. ერთადერთი ქვეყანა, სადაც ა. კვლავ შესამჩნევი გავლენით სარგებლობდა, ესპანეთი იყო. 1926 შეიქმნა ანარქისტთა პოლიტ. ორგანიზაცია — იბერიის ანარქისტთა ფედერაცია (იაფ). ესპანეთში ეროვნულ რევ. ომის (1936—39) დროს ანარქისტთა ნაწილმა და მათმა ლიდერებმა (ბ. დურუტი და სხვ.) ფაშიზმთან ორგანიზებული ბრძოლა დაიწყეს, ანარქისტების ნაწილი კი თავისი მოქმედებით ხელს უწყობდა ესპ. რესპუბლიკის დასუსტებას. II მსოფლიო ომის შემდეგ ანარქისტები აქტიურობდნენ ესპანეთში, იტალიასა და ლათ. ამერ. ზოგიერთ ქვეყანაში. ომის შემდგომ წლებში ანარქისტები დროგამოშვებით აწყობდნენ კონფერენციებს საფრანგეთში, სადაც ძირითადად მონაწილეობდნენ იაფის ემიგრანტული ორგანიზაციის, იტალ., არგენტ. და ზოგიერთი სხვა ქვეყნის ანარქისტების მცირერიცხოვანი ჯგუფების წარმომადგენლები. ომის შემდგომ პერიოდში ანარქისტულმა იდეოლოგიამ თავისებური ასახვა ჰპოვა *ეგზისტენციალიზმის*, *პერსონალიზმისა* და *ვოლუნტარიზმის* სხვადასხვა ყაიდის ფილოსოფიაში.

60-იანი წწ-იდან მოსახლ. სულ უფრო მრავალრიცხოვანი ფენების (ნაწილობრივ სტუდენტი ახალგაზრდობის) ჩაბმას ანტიკაპიტალ. ბრძოლაში თან ახლავს ცოტად თუ ბევრად ა-ის მონათესავე იდეურ მიმართულებათა გამოცოცხლება, რითაც დროდადრო სარგებლობენ კომუნიზმის მტრული ელემენტები.

ა. რ უ ს ე თ შ ი აღმოცენდა XIX ს. 60—70-იანი წწ. მიჯნაზე. 70-იან წწ-ში ნაროდნიკების ნაწილი ა-ის, კერძოდ, ბაკუნიზმის იდეურ ტყვეობაში მოექცა. რევ. ნაროდნიკულ მოძრაობაში ჩამოყალიბდა მეამბოხე ბაკუნისტური მიმდინარეობა. ამ პერიოდის რუსი ანარქისტები უარყოფდნენ მთავრობასთან პოლიტ. ბრძოლის აუცილებლობას, პარლამენტარიზმს, სწამდათ რუსი გლეხობის სოციალ. „ინსტინქტებისა“, სჯეროდათ, რომ გლეხობის საყოველთაო აჯანყების შედეგად რუსეთში მალე მოხდებოდა სოციალ. რევოლუცია და სხვ. 70-იანი წწ. ა. წვრილი ბურჟ. და გლეხობის ერთი ნაწილის ინტერესებს გამოხატავდა. „ხალხში გასვლამ“ მალე ნათელყო, რომ ანარქისტების იმედები გლეხობის რევოლუციურობაზე უსაფუძვლო იყო.

XIX ს. დამლევს და XX ს. დამდეგს ა-ის იდეოლოგად გამოვიდა პ. კროპოტკინი, რ-ის მონაწილეობით 1903 შვეიცარიაში გამოიცა ანარქისტული ჟურნ. „ხლებ ი ვოლია“ („პური და თავისუფლება“). 1906 პეტერბურგში დაიბეჭდა კროპოტკინის შრომები: „ანარქია, მისი ფილოსოფია, მისი იდეალი“, „ანარქია და მისი ადგილი სოციალისტურ რევოლუციაში“. ანარქისტული ჯგუფები შეიქმნა ოდესაში, ეკატერინოსლავში, ბელოსტოკში და სხვ. ამ წლებში ა-ის სოც. ბაზა იყო მუშათა კლასის ჩამორჩენილი ფენები და წვრილი ბურჟუაზია. 1905—07 რევ. პერიოდში ანარქისტული ორგანიზაციები შეიქმნა რუსეთის უმეტეს მსხვილ სამრეწვ. ქალაქებში (განსაკუთრებით სამხრ. რუსეთში) და ფლოტში, მაგრამ მათი გავლენა უმნიშვნელო იყო. ვ. ი. ლენინი, რ-იც აღნიშნავდა ა-ის იდეების მავნე გავლენას მუშათა კლასზე, 1905 წერდა: „ჩვენ იდეური ბრძოლის ყოველგვარ საშუალებას მივმართავთ, რათა ანარქისტების გავლენა რუს მუშებზე ისეთივე უმნიშვნელო დარჩეს, როგორც აქამდეც იყო“ (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 10, გვ. 71). 1906—07 ანარქისტები მენშევიკებთან ერთად მოითხოვდნენ უპარტიო „მუშათა ყრილობის“ მოწვევას. რსდმპ V ყრილობამ სპეც. დადგენილებით უარყო ასეთი ყრილობის საჭიროება. ამ პერიოდში რუს. ა-ში რამდენიმე მიმდინარეობა ჩამოყალიბდა, მაგრამ რეაქციის წლებში პოლიციამ თითქმის მთლიანად გაანადგურა ანარქისტული ორგანიზაციები. 1917 თებ. რევოლუციის შემდეგ წვრილბურჟ. მასების პოლიტ. გამოღვიძებასთან დაკავშირებით ანარქისტები გააქტიურდნენ, მრავალ ქალაქში შექმნეს ფედერაციები, ხოლო ზოგიერთ საბჭოში (მაგ., კრონშტადტის საბჭო) — ფრაქციები. 1917 ანარქისტული მოძრაობა ძირითადად ექსპროპრიაციითა და ტერორით იფარგლებოდა. ხშირად ანარქისტების სახელით მოქმედებდნენ სხვადასხვა ჯურის ავანტიურისტები და ბანდიტები, რ-თაც ა-ს, როგორც პოლიტ. მიმდინარეობას, საბოლოოდ გაუტეხეს სახელი. ოქტ. რევ. შემდეგ ანარქისტების ნაწილმა ცნო საბჭ. ხელისუფლება. მეორე ნაწილმა საბჭ. ხელისუფლება „სახელმწიფო ჩაგვრის აღდგენად“ გამოაცხადა და მტრულ ბანაკში გადაბარგდა. სამოქალაქო ომის დროს ზოგიერთი ანარქისტი იარაღით ებრძოდა საბჭ. ხელისუფლებას. 1919 მოსკოვში შეიქმნა „იატაკქვეშეთის ანარქისტთა სრულიად რუსეთის ორგანიზაცია“, რ-მაც მთელი რიგი ტერორ. აქტები მოაწყო. სრულიად რუს. საგანგებო კომისიამ გაანადგურა ანარქისტული ორგანიზაციები. 20-იან წლებში ანარქისტთა მცირე ლეგალური ჯგუფებიღა მოქმედებდა. მალე ა., რ-მაც დაკარგა კლასობრივი ბაზა, მთლიანად გაქრა სსრ კავშირში.

ა. ს ა ქ ა რ თ ვ ე ლ ო შ ი. ა-მა, როგორც საზ. პოლიტ. მიმდინარეობამ, XX ს. დასაწყისში იჩინა თავი. ანარქისტულ მოძრაობას სათავეში ედგნენ: ვ. *ჩერქეზიშვილი*, მ. *წერეთელი*, კ. და შ. გოგელიები და სხვ. ვ. ჩერქეზიშვილი მნიშვნელოვან როლს ასრულებდა საერთაშ. ანარქისტულ მოძრაობაში. მისი ნაწერები ითარგმნებოდა და იბეჭდებოდა რუს., გერმ., ინგლ., იტალ., ესპ. და ჩინ. ენებზე. ვ. ი. ლენინი ნაშრომში „კარლ მარქსი“ მარქსისტებისადმი მტრულად განწყობილი ავტორების შრომების განხილვისას მიუთითებდა ვ. ჩერქეზიშვილის ნაშრომზე „მარქსიზმის დოქტრინები“, სადაც მოცემული იყო „მარქსის კრიტიკა ანარქიზმის თვალსაზრისით“ (ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., თხზ., გამოც. მე-4, ტ. 21, გვ. 97). ქართვ. ანარქისტების ნაწილმა თავიდანვე რამდენადმე დათმო კოსმოპოლიტიზმისა და ნიჰილიზმის პოზიციები, მაგრამ ანარქისტული იდეები მათ არასოდეს არ უარუყვიათ.

ანარქისტების გააქტიურება საქართველოში განსაკუთრებით იგრძნობოდა 1905—07 რევოლუციის დროს. ისინი უშვებდნენ

საკუთარ ჟურნალ-გაზეთებს („ნობათი“, „მუშა“, „ხმა“) და თავგამოდებით იბრძოდნენ მარქსიზმის ფილოსოფიის — დიალექტ. და ისტ. მატერიალიზმის წინააღმდეგ. ანარქისტების გამოსვლა მარქსიზმის წინააღმდეგ სერიოზულ საფრთხეს ქმნიდა. საჭირო იყო პროლეტარიატს ნათლად დაენახა ანარქისტების ნამდვილი სახე. ბოლშევიკებმა შეურიგებელი ბრძოლა გააჩაღეს მათ წინააღმდეგ. კრებებზე, მიტინგებსა თუ პრესაში ააშკარავებდნენ ანარქისტების კონტრრევ. საქმიანობას. ამ ბრძოლაში დიდი როლი შეასრულა ი. სტალინის ნაშრომმა „ანარქიზმი თუ სოციალიზმი?,“ რ-იც 1906—07 იბეჭდებოდა ქართ. ლეგალურ ბოლშევიკურ გაზეთებში. 1905—07 რევოლუციის დამარცხების შემდეგ ანარქისტებმა დიდი ხნით დატოვეს საზ.-პოლიტ. ასპარეზი. ნაწილმა თავი შეაფარა სოციალისტ-ფედერალისტთა პარტიას, მაგრამ 1919 დასაწყისში ამ უკანასკნელს გამოეყო „საქართველოს სარევოლუციო სინდიკალისტ მაშვრალთა კავშირი“ და საკუთარი ბეჭდვითი ორგანო „ახალი ნაკადი“ დააარსა. ახლად მოვლენილი ანარქისტების ამ კავშირს დიდხანს არ უარსებია. იგი იმავე წლის ბოლოს ისევ შეუერთდა სოციალისტ-ფედერალისტთა პარტიას. 1921 მარტში ამ კავშირმა და მისმა ორგანომ კვლავ განაახლა ანარქისტული საქმიანობა. აუდიტორიის წინაშე ხშირად გამოჰყავდათ საერთაშ. ა-ის ერთ-ერთი ძვ. წარმომადგენელი ვ. ჩერქეზიშვილი. რაც დრო გადიოდა, კავშირის მოღვაწეობა უფრო აშკარა ანტისაბჭ. ხასიათს იღებდა. კავშირმა ვერავითარი გავლენა ვერ მოიპოვა მშრომელებში, მალე დაიშალა და სრულიად გაქრა საზ. ასპარეზიდან.

*ლიტ.*: მ ა რ ქ ს ი კ., ფილოსოფიის სილატაკე, თბ., 1938; ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., ანარქიზმი და სოციალიზმი, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 5; მ ი ს ი ვ ე, სახელმწიფო და რევოლუცია, იქვე, ტ. 25; ს ტ ა ლ ი ნ ი ი. ბ., ანარქიზმი თუ სოციალიზმი?, თხზ., ტ. 1, თბ., 1947; М а р к с К., Конспект книги Бакунина «Государственность и анархия», М а р к с К. и Э н г е л ь с Ф., Соч., 2 изд., т. 18; Э н г е л ь с Ф., Бакунисты за работой, იქვე; М а р к с К. и Э н г е л ь с Ф., Альянс социалистической демократии и Международное Товарищество Рабочих, იქვე; Б а к у н и н М А., Собр. соч. и писем, т. 1—4, М , 1934—35; З и л ь б е р м а н И. Б., Политическая теория анархизма М. А. Бакунина, Л., 1969; К р о п о т к и н П. А., Собр. соч., т. 1—2, М., 1918; П л е х а н о в Г. В., Наши разногласия, Избр. философские произведения, т. 1, М., 1956; П р у д о н П., Что такое собственность?..., пер. с франц., М., 1919; Ш т и р н е р М., Единственный и его собственность, пер. с нем., ч. 1—2, СП6., 1907—09.

*ო. ნიორაძე. ა. კიკვიძე. ბ. ლუტიძე.*

**ანარქიზმ-სინდიკალიზმი,** წვრილბურჟ. ოპორტუნისტული მიმდინარეობა მუშათა მოძრაობაში. აღმოცენდა XIX ს. ბოლოს. განიცდიდა *ანარქიზმის* იდეოლოგიურ და პოლიტ. გავლენას. იბრძოდა პროფ. მოძრაობაში *პრუდონიზმისა* და ანარქიზმის ტრადიციების დასანერგად. ა-ს-ის თეორეტიკოსები იყვნენ ჟ. სორელი, ი. ლაგარდელი და სხვ. ა-ს. მასობრივად გავრცელდა იმ ქვეყნებში (საფრანგეთი, ესპანეთი, იტალია, შვეიცარია, ლათ. ამერიკა), სადაც დიდი ხვედრითი წონა ჰქონდათ წვრილბურჟ. ფენებს. ა-ს-ის აღმოცენების მიზეზები იყო მუშათა კლასზე ბურჟ. იდეოლოგიური ზემოქმედება, მუშათა რიგების ზრდა გაღატაკებული გლეხებით და ქალაქის წვრილბურჟ. ელემენტებით. ა-ს-ის ძირითადი პრინციპი ფორმულირებულია ფრანგ ანარქისტ-სინდიკალისტთა ამიენის ქარტიაში 1906. ა-ს. უარყოფს პოლიტ. ბრძოლის ყველა ფორმას, პარტიის ხელმძღვანელ როლს მუშათა მოძრაობაში, შეიარაღებულ აჯანყებას, პროლეტარიატის დიქტატურას და სხვ. ამის ნაცვლად საბოლოო მიზნად მიაჩნია შრომის იარაღების გადასვლა ე. წ. „მუშათა ასოციაციების“ (პროფკავშირების, ფრანგულად—„სინდიკატების“) ხელში. ა-ს-ის ლიდერების შეხედულებით, მუშათა პროფკავშირებს პარტიისა და პროლეტ. რევ. გარეშე საყოველთაო ეკონ. გაფიცვის გზით შეუძლიათ კაპიტალიზმის დამხობა, სახელმწიფოს მოსპობა და სოციალიზმის დამყარება. მომავალი საზ-ბა ა-ს-ის მიმდევრებს წარმოუდგენიათ იმ საწარმოო ასოციაციათა ნებაყოფლობითი გაერთიანების სახით, რ-ებიც განაგებენ პროდუქტების წარმოებასა და განაწილებას. ა-ს-ს ბურჟუაზიაზე ზემოქმედების ერთადერთ ფორმად მიაჩნია პროფკავშირების ხელმძღვანელობით „უშუალო მოქმედება“: გაფიცვები, ბოიკოტი, საბოტაჟი და ა. შ.

დიდი ოქტ. სოციალ. რევ. გამარჯვების შემდეგ მემარცხენე ანარქისტ-სინდიკალისტებიდან მრავალი დადგა სწორ პოზიციაზე და აღიარა რევ. ბრძოლის საჭიროება, პროლეტ. დიქტატურის აუცილებლობა და სხვ. (გ. მონმუსო — საფრანგეთში, ტ. მანი — ინგლისში, უ. ჰეივუდი — აშშ-ში). ა-ს-ის რეციდივებს ადგილი ჰქონდა საბჭოთა რუსეთშიც (იხ. „*მუშათა ოპოზიცია*“). II მსოფლიო ომის წინ ა-ს-ის ლიდერები იბრძოდნენ კომუნიზმისა და სსრკ წინააღმდეგ, უარყოფდნენ მუშათა კლასის მოქმედების ერთიანობას. ომის შემდეგ ა-ს-ის გავლენა დაეცა და მისი რიგებიც შემცირდა, თუმცა ა-ს-ს ერთგვარი გავლენა დღესაც აქვს ზოგიერთი ქვეყნის მუშათა ჩამორჩენილ ფენებსა და წვრილბურჟ. წრეებზე.

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., მოხსენება პარტიის ერთიანობისა და ანარქო-სინდიკალისტური გადახრის შესახებ, 16 მარტი. [რკპ (ბ) X ყრილობა. 1921 წ. 8—16 მარტი], თხზ., გამოც. მე-4, ტ. 32; მ ი ს ი ვ ე, საბოლოო სიტყვა პარტიის ერთიანობისა და ანარქოსინდიკალისტური გადახრის შესახებ მოხსენების გამო, 16 მარტი, იქვე; М а р к с К. и Э н г е л ь с Ф., Немецкая идеология, Соч., 2 изд., т. 3; Л о з о в с к и й А., Анархо-синдикализм и коммунизм, 2 изд., М., 1924.

*ვ. დონაძე.*

**ანასეული,** სოფელი მახარაძის რ-ნში (მახარაძის საქალაქო საბჭო). ზ. დ. 160 *მ*, შავი ზღვიდან 18 *კმ*, მახარაძიდან 2,5 *კმ*; ჩაის ფ-კა ლაბორატორიებით. ჩაისა და სუბტროპ. კულტურების და ჩაის მრეწვ. საკავშირო სამეცნ.-კვლ. ინ-ტები (დაარსდა 1931). საშ. სკოლა, საბავშვო ბაგა, ბ-კა, კლუბი, ამბულ., კავშირგაბმ. განყ-ბა.

1956—63 ა-ში გათხარეს (ხელმძღვ. ლ. ნებიერიძე) ნეოლითური ხანის სამოსახლო ბორცვები—ა. I და ა. II, რ-ებსაც „მიწის ციხეს“ უწოდებენ. მათ შორის მანძილი 1,5 *კმ*. ა. I-ში ნაპოვნია ადრინდ. ნეოლითის ხანის ე. წ. უკერამიკო ნეოლითის ქვის ინვენტარი: საჭრისები, საფხეკები, ისრისპირი და სხვ., რ-თა დიდი ნაწილი (80%) ობსიდიანისაა. ა. II-ის არქეოლ. მასალა უფრო მრავალფეროვანია. ქვის იარაღის (საჭრისები, საფხეკები და სხვ.) 77% კაჟისაა. მრავლად არის რიყის ქვის იარაღი: გახეხილ-გაპრიალებული ცულები (მ. შ. გახვრეტილიც), სათლელები, სატეხები, წერაქვის მსგავსი იარაღი, ხელჩაქუჩები, შურდულის ქვები და სხვ. კერამ. ნაწარმიდან აღსანიშნავია პირგადაშლილი, სწორკედლიანი და ბრტყელძირა უყურო ჭურჭლის ნატეხები, რ-თა უმეტესობა შემკულია ტალღისებრი, ჭდეებიანი და ფოსოებიანი ორნამენტით. ა. II განეკუთვნება გვიანდ. ნეოლითის ხანას.

*ლიტ.*: ნ ე ბ ი ე რ ი ძ ე ლ., ადრე ნეოლითური ხანის ნაშთები ანასეულიდან, «ივ. ჯავახიშვილის სახ. ისტორიის ინ-ტის შრომები», 1964, ტ. 7; მ ი ს ი ვ ე, დასავლეთ ამიერკავკასიის ნეოლითი, თბ., 1972; საქართველოს არქეოლოგია, თბ., 1959.

*დ. თუშაბრამიშვილი.*



ანასეული. განათხარი მასალა: 1. ნუკლეუსი; 2. ლამელა; 3, 4, 5. საჭრისები; 6, 7, 8, 9. ტრაპეციები; 10. ცული; 11. სახოკი.

**ანასეული „ქართლის ცხოვრება“,** „*ქართლის ცხოვრების*“ ნუსხა, გადაწერილი დაახლ. 1479—95 კახეთის მეფის ალექსანდრე I-ის მეუღლის ანა დედოფლის ბრძანებით, რის გამოც მას ანასეული ეწოდა. გადამწერის ვინაობა უცნობია. ა. „ქ. ც.“ უძველესია დღემდე ცნობილ ქართლის ცხოვრების ნუსხათა შორის. აღმოაჩინა ი. ჯავახიშვილმა 1913 სოფ. ლამისყანაში ჯამბაკურ-ორბელიანების საგვარეულო წიგნსაცავში. მასვე ეკუთვნის ამ ძეგლის პირველი აღწერილობა და ზოგადი ანალიზი. ხელნაწერს დასაწყისში აკლია დაახლ. 50 გვერდი, გადამწერის შეცდომები უნებლიე ხასიათისაა. ხელნაწერში ბევრია სწორი, პირველი დედნიდან მომდინარე ვარიანტები, რ-ებიც სხვა ნუსხებში დამახინჯებულია. ა. „ქ. ც.“ გადაწერილია მხედრულით, XIII ს. I მეოთხედში შედგენილი დედნიდან. მასში შედის ლეონტი მროველისა და ჯუანშერის თხზულებები, მატიანე ქართლისა, დავით აღმაშენებლის ისტორია და ლაშა გიორგის დროინდელი მატიანე. უკანასკნელი თხზ. დაწერილია 1222—23. ამრიგად, ა. „ქ. ც-ის“ ნუსხით ირკვევა, რომ ქართლის ცხოვრების კრებულში XV ს. ბოლო მეოთხედშიც არ ყოფილა შეტანილი თამარის ისტორია და ჟამთააღმწერლის თხზულება. 1927 ი. ჯავახიშვილმა დაბეჭდა ა. „ქ. ც-ის“ ერთი ნაწილი — ლაშა გიორგის დროინდელი მატიანე. 1942 ს. ყაუხჩიშვილის რედაქციით გამოვიდა ა. „ქ. ც-ის“ სრული ტექსტი. ა. „ქ. ც-ს“ დიდი მნიშვნელობა აქვს ქართლის ცხოვრების თხზულებათა ტექსტის დადგენისა და კრებულის შედგენის ისტორიის შესწავლისათვის.

*ლიტ.*: ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ისტორიის მიზანი, წყაროები და მეთოდები წინათ და ეხლა, წგნ. 1 — ძველი ქართული საისტორიო მწერლობა, თბ., 1945.

*ვ. გუჩუა.*

**ანასპიდები** (Anaspida), ნამარხი *უყბოების* ქვეკლასი. აქვთ თითისტარისებრი, 25 *სმ*-მდე სიგრძის ქერცლიანი სხეული, მცირე ზომის ფირფიტებით დაფარული თავი. ფირფიტები და ქერცლები აგებულია არაუჯრედოვანი ძვლის, ასპიდინისაგან. აქვთ ხრტილოვანი ჩონჩხი და მომრგვალო სალაყუჩე ნაპრალები. შინაგანი აგებულებით ა. ახლო დგანან *მრგვალპირიანებთან*. ნაპოვნია სილურულ და დევონურ ნალექებში.

*გ. მჭედლიძე.*

**ანასტასიოს I** (Anastasios) (დაახლ. 430, დირაქიონი, — 9/10. VII. 518, კონსტანტინოპოლი), ბიზანტიის იმპერატორი 491—518; მდაბიო წარმოშობისა, სასახლის ყოფილი მოხელე (სილენციარიუსი). ტახტზე ავიდა პოლიტ. გადატრიალების შედეგად. ხანგრძლივი ბრძოლის შემდეგ დაიმორჩილა ისავრიელ სამხ. მიწათმფლობელთა პოლიტიკურად გავლენიანი არისტოკრატია, გააუმჯობესა სახელმწიფოს ფინანსური მდგომარეობა. დაახლოებით 500 ა. I-მა გამოსცა კანონი, რ-ის ძალითაც კოლონები პირადი თავისუფლების შენარჩუნებით მიემაგრებოდნენ მიწის ნაკვეთს, თუ ისინი 30 წლის განმავლობაში ამუშავებდნენ მას. გააუქმა ქრისარგირონი (ვაჭარ-ხელოსანთა ფულადი გადასახადი), ნატურით გადასახადის ნაცვლად მიწაზე ფულადი გადასახადი (ქრისოტელია) დააწესა. მფარველობდა მონოფიზიტებს. ჩაახშო ვიტალიანეს წინამძღოლობით ფედერატების რამდენიმე აჯანყება (513—15); 502—505 ებრძოდა სპარსეთს. მეგობრული ურთიერთობა დაამყარა ფრანკთა მეფე ხლოდვიგთან. კონსტანტინოპოლის გასამაგრებლად ააგო „ანასტასიოსის კედელი“. ა. I-მა საფუძველი ჩაუყარა ბიზანტ. ძლიერებას.

*გ. გოზალიშვილი.*

**ანასტასი სინელი** (Anastasios ho Sinaitēs), VII ს. II ნახ. ბიზანტ. თეოლოგი, ორთოდოქსიის შეუპოვარი დამცველი. იყო

სინას მთის წმ. ეკატერინეს მონასტრის წინამძღვარი, შემდეგ—ანტიოქიის პატრიარქი. ებრძოდა მონოფიზიტობას და ამ მწვალებლობის ნაირსახეობებს. ა. ს-ის დოგმატ.-პოლემიკურ თხზულებებს კარგად იცნობდა ძვ. ქართ. სას. მწერლობა. მისი უმთავრესი ნაშრომი „წინამძღვარი" თარგმნა არსენ იყალთოელმა და შეიტანა „დოგმატიკონში" (S—1463); თეოფილე ხუცესმონაზონმა თარგმნა ა. ს-ის „შემოსლვისათჳს მარხვათასა და მეექჳსისათჳს ფსალმუნისა" (A—733), ხოლო ეფრემ მცირემ — „შესჳენებულთათჳს" (A—129). ა. ს-ის „წინამძღჳრის" კვალი ატყვია ანტონ I-ის „მზამეტყველებას".

*თხზ*:. [წიგნში] Patrologiae cursus completus... Series graeca, éd. J. P. Migne, t. 89, P., 1864

*ლიტ*.: კ ე კ ე ლ ი ძ ე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1960.

**ანასტიგმატი** (ბერძნ. an-უარყ. ნაწ. და *ასტიგმატიზმი*), ფოტოგრ. ობიექტივი, რ-იც პრაქტიკულად თავისუფალია ოპტ. სისტემების ყოველგვარი აბერაციისგან, მ. შ. ასტიგმატიზმისგან. ამგვარი ობიექტივის დამზადება შეიძლება საგანგებოდ შერჩეული ლინზებით. ა-ს ფართოდ იყენებენ ტექ. და მხატვრულ ფოტოგრაფიაში, კინემატოგრაფიასა და ასტრონ. ხელსაწყოებში.

**ანა სტიუარტი** (Anne Stuart) (6. II. 1665, ლონდონი, — 1. VIII. 1714, კენინგტონი), დიდი ბრიტანეთისა და ირლანდიის დედოფალი, მეფე *ჯეიმზ II-ის* ასული. სტიუარტების დინასტიის უკანასკნელი წარმომადგენელი. გამეფდა 1702, თანახმად ტახტის მემკვიდრეობის 1701-ის აქტისა, რ-იც მნიშვნელოვნად ზღუდავდა სამეფო ძალაუფლებას. მის დროს დაიდო ინგლის-შოტლანდიის უნია (1707), რ-ის შედეგად გაერთიანებულ სახელმწიფოს დიდი ბრიტანეთი ეწოდა. შემუშავდა წესი, რომ მთავრობას შეადგენდა ის პარტია (ვიგები ან ტორები), რ-საც წევრთა უმრავლესობა ჰყავდა თემთა პალატაში. ა. ს-ის დროს დადებულმა *უტრეხტის ზავმა* (1713) დასაბამი მისცა დიდი ბრიტ. ხანგრძლივ მსოფლიო ჰეგემონიასა და ზღვაზე ბატონობას. *გ. ჟორდანია.*

**ანასტომოზი** (ბერძნ. anastomōsis — შესართავი, ხვრელი) ა დ ა მ ი ა ნ ს ა და ც ხ ო ვ ე ლ ე ბ შ ი, მილისებრი ორგანოების — ორი არტერიის, ორი ვენის, ორი ლიმფური ძარღვის ან არტერიისა და ვენის შეერთება (ტერმინი უმართებულოდ იხმარება ბოჭკოვანი წარმონაქმნების — ნერვების ან კუნთების შეერთებათა მიმართ). კლინიკაში ა-ს უწოდებენ მილისებრი ან ღრუ ორგანოების (კუჭი, ნაწლავი) ოპერაციულ ურთიერთდაკავშირებას. უ მ ა ღ ლ ე ს მ ც ე ნ ა რ ე ე ბ შ ი — მილისებრი სტრუქტურების — ფოთლის ძარღვების, სარძევე სავალებისა და სხვ. შეერთება. ს ო კ ო ე ბ შ ი — მიცელიუმის (სოკოვანას) ორი ჰიფის ურთიერთდაკავშირება. წარმოიქმნება არასაკმარისი კვებისას; მონაწილეობს დიპლოიდური და აგრეთვე ჰაპლოიდური მიცელიუმის *ჰეტეროკარიონის* წარმოქმნაში.

**ანატაზი** (ბერძნ. anatasis — დაგრძელება) (ასე ეწოდა კრისტალთა ფორმის გამო), მინერალი, $TiO_2$-ის ერთ-ერთი პოლიმორფული მოდიფიკაცია, ხშირად Fe, ზოგჯერ Sn და Nb-ის მინარევით. კრისტალდება ტეტრაგონულ სინგონიაში. ახასიათებს წაგრძელებული, ბიპირამიდული, იშვიათად პრიზმული და ფირფიტისებრი კრისტალები. ფერად სხვადასხვა ელფერის ყავისფერი ან მოშავო იისფერია. აქვს ალმასისებრი ელვარება. სიმაგრე მინერალოგიური სკალით—5,5—6. სიმკვრივე — 3820 — 3950 *კგ*/*მ*³. 915°C გახურებით გადადის $TiO_2$ მდგრად მოდიფიკაციაში — *რუტილში*. ა. გვხვდება მეტამორფული წყებების „ალპური" ტიპის ძარღვებში, არცთუ იშვიათად — ქვიშაქვებსა და ქვიშრობებში, იშვიათად — პეგმატიტებში. სსრკ-ში გავრცელებულია ურალზე, ციმბირში, ყაზახეთში, კავკასიაში და სხვ. ალპებში ცნობილია ა-ის საბადოები.

**ანატები** (გვიანდ. ლათ. annata<annus — წელი), ერთდროული გადასახადი პაპის კურიის სასარგებლოდ. იხდიდნენ ვაკანტური საეკლ. *ბენეფიციუმების* დაკავებისას ეპისკოპოსები, აბატები და სხვ. ა. შემოიღეს XIII—XIV სს. უდრიდა საეკლ. ბენეფიციუმის წლ. შემოსავალს. მოგვიანებით ა-ის რაოდენობა სხვადასხვა ქვეყანაში შემცირდა. ზოგიერთ კათოლ. ქვეყანაში (მაგ. იტალია) ა. დღესაც არსებობს.

**ანატექსისი** (ბერძნ. anatēxis—გადნობა), დედამიწის ქერქის ქვედა ნაწილის გადნობის პროცესი, რ-იც გამოწვეულია მაღალი ტემპ-რით. ტემპ-რის შემდგომი შემცირება იწვევს გამდნარი მასის დაკრისტალებას და თავისებური სტრუქტურისა და შედგენილობის მეტამორფული ქანების, ე. წ. ანატექტიტების წარმოქმნას. თუ ა-ის შედეგად წარმოქმნილი მაგმა დედამიწის ქერქში გადაადგილდა და ზედა დონეზე დაკრისტალდა, მაშინ ანატექსური და პირველადი მაგმური ქანები ერთმანეთისაგან აღარ განირჩევა.

**ანატკეცი** (არქეოლ.), კაჟის, ობსიდიანის ან სხვა ქანის ქვის ნუკლეუსიდან ადამიანის ხელით ატკეცილი ფირფიტა, რ-განაც ქვისა და ბრინჯაოს ხანაში სხვადასხვა იარაღს ამზადებდნენ ბუნებრივი ნამტვრევისაგან განსხვავებით, ა-ს ზედაპირზე აქვს დამახასიათებელი ნიშნები: დარტყმის მოედანი, შესაბამისი ბურცობი მუცლის სიბრტყეზე და ნიჟარისებრი ამონატეხი, რ-საც წარმოქმნის ა-ის ამტვრევის დროს ნუკლეუსზე ხელჩაქუჩის დარტყმა.

*დ. თუშაბრამიშვილი.*

**ანატოლია** (თურქ. Anadolü < ბერძნ. Anatolē — აღმოსავლეთი), თანამედროვე თურქ. აზიური ნაწილი, რ-საც ძველთაგანვე (დაახლ. ძვ. წ. V—IVსს.) უწოდებდნენ მცირე აზიას. ხელსაყრელი გეოგრ. მდებარეობის გამო, ა. პოლიტიკურად, ეკონომიკურად და კულტურულად დაწინაურებულ მხარეს წარმოადგენდა. III ათასწლეულში ა-ში ფეხი მოიკიდეს ინდოევროპულმა ტომებმა (ლუკიელებმა, ნესიტებმა და სხვ.). II ათასწლეულში ა. ხეთების სახელმწიფოში შედიოდა. I ათასწლეულში აქ ფრიგიის სამეფო იყო, ძვ. წ. IV ს. შედიოდა ალექსანდრე მაკედონელის სახელმწიფოს, ძვ. წ. II ს. რომის სახელმწიფოს შემადგენლობაში. XI ს-მდე ა-ში ბიზანტია ბატონობდა. XI ს-ში *სელჩუკებმა* დაიპყრეს. დაიწყო ა-ში თურქების მასობრივი ჩასახლება,რამაც გადამწყვეტი როლი ითამაშა ა-ის მოსახლ. საბოლოო ეთნ.-კულტ. ჩამოყალიბებაში. სელჩუკთა სახელმწიფოს (*რუმის სასულთნოს*) დაშლის შემდეგ, XIV—XV სს., ა. დაიპყრეს თურქ-ოსმალებმა. ამ დროის ა. ეწოდებოდა როგორც მთელ მცირე აზიას, ისე ვილაიეთს თურქეთის ჩრდ.-დას. ნაწილში.

*გ. გიორგაძე.*

**ანატოლიის ზეგანი,** ზეგანი თურქეთში, მცირე აზიის მთიანეთის შიგა ნაწილი. ჩრდ-ით ესაზღვრება პონტოს მთები, სამხრ-ით ტავრის მთები. სიგრძე დაახლ. 700 *კმ* (გადაჭიმულია აღმ-იდან დას-კენ), სიგანე 400 *კმ*-მდე. აგებულია პალეოგენური და ნეოგენური დანალექი ქანებით. გაბატონებული სიმაღლე 800—1500 *მ*. ზედაპირი მოსწორებულია, ალაგ-ალაგ აღმართულია ქედები, არის ჩამქრალი ვულკანები (ერჯიასი, 3770 *მ*). სამხრეთში არის ღრმულები, მლაშობები და მარილიანი ტბები (ტბა თუზი). ჰავა—სუბტროპ. კონტინენტური, გრილი ზამთრით. ნალექები 200—500 *მმ* წელიწადში. მთავარი მდინარეებია ყიზილ-ირმაკი, საქარია. გავრცელებულია რუხი და მურა ნიადაგები. გვხვდება მშრალი სტეპები და ნახევარუდაბნოები. ზეგნის ჩრდ. განაპირა მხარეს მდებარეობს ქ. ანკარა.

**ანატომია** (ბერძნ. anatomē — გაკვეთა), მორფოლოგიის დარგი, შეისწავლის ცოცხალი ორგანიზმის ფორმასა და აგებულებას. ა. იყოფა ორ ნაწილად: მ ც ე ნ ა რ ე თ ა ა. (ფიტოტომია) და ც ხ ო ვ ე ლ თ ა ა. (ზოოტომია). ამ უკანასკნელის ნაწილია ა დ ა მ ი ა ნ ი ს ა. (ანთროპოტომია), რ-საც, ჩვეულებრივ, ა-ს უწოდებენ.

ა დ ა მ ი ა ნ ი ს ა-ის ძირითადი მეთოდია გაკვეთა. გარდა ამისა, ფართოდ იყენებენ სხეულის ნაწილებისა და ორგანოების გაზომვის, რენტგენის სხივებით გაშუქების, კოროზიის, მიკროსკოპიის, ექსპერიმენტულსა და სხვ. მეთოდებს. ყოველი ცოცხალი ორგანიზმი შედგება უჯრედებისაგან. სხვადასხვა სახის უჯრედები გარკვეული ფორმისა და ფუნქციის ქსოვილებს ქმნის, რ-საც შეისწავლის *ჰისტოლოგია*. ამა თუ იმ ფუნქციის შესასრულებლად შეკავშირებული სხვადასხვა ქსოვილის კომპლექსები ქმნიან ორგანოებს. ორგანოები, რ-ებიც ურთიერთდაკავშირებული არიან და ორგანიზმისათვის მნიშვნელოვან განსაზღვრულ ფუნქციას ასრულებენ, ქმნიან უფრო დიდ ერთეულებს — სისტემებს, აპარატებს, რ-თა ერთობლიობა შეადგენს ორგანიზმს. ადამიანისა და ცხოველის ორგანიზმი შეისწავლება ამ სისტემების მიხედვით. ა-ს ყოფენ რამდენიმე ნაწილად: ო ს ტ ე ო ლ ო გ ი ა — შეისწავლის ჩონჩხს (ძვლების სისტემას), ს ი ნ დ ე ს მ ო ლ ო გ ი ა — ძვლების შენაწევრებას, მ ი ო ლ ო გ ი ა — კუნთებს, ს პ ლ ა ნ ქ ნ ო ლ ო გ ი ა — შიგნეულობას (საჭმლის მომნელებელ, სასუნთქ, საშარდე, სასქესო და ენდოკრინულ სისტემებს), ა ნ გ ი ო ლ ო გ ი ა — სისხლძარღვთა და ლიმფურ სისტემას, ნ ე ვ რ ო ლ ო გ ი ა — ნერვულ სისტემას და ე ს თ ე ზ ი ო ლ ო გ ი ა — გრძნობათა ორგანოებს. ჩამოთვლილი დარგები შეადგენენ სისტემურ ანუ აღწერილობით ა-ს. თანამედროვე ა. ფაქტებს განიხილავს ფართო ბიოლ.-ფიზიოლ. საფუძველზე, განსაკუთრებულ ყურადღებას უთმობს ონტოგენეზურ და ფილოგენეზურ განვითარებას.

ანატ. მასალის შესწავლა შეიძლება გამოყენებითი თვალსაზრისითაც. მაგ., *ტოპოგრაფიული ანატომია* განიხილავს ორგანოთა არა რომელიმე სისტემას, არამედ მათ კომპლექსს ამა თუ იმ მიდამოში, შრეობრივად, გარედან შიგნით, კანიდან ძვლებისაკენ, რასაც განსაკუთრებული მნიშვნელობა აქვს ქირურგიაში. პ ლ ა ს ტ ი კ უ რ ი ა. შეისწავლის სხეულის გარეგან ფორმას მოსვენებულ მდგომარეობაში და მოძრაობაში, სხეულის ნაწილების პროპორციებს. კვლევის მიზნის ან მეთოდის მიხედვით შეიძლება გამოვყოთ მაკროსკოპული, მიკროსკოპული, მაკრო-მიკროსკოპული, ფუნქციური, ასაკობრივი, დინამიკური, ტიპობრივი, ვარიაციული ა., აგრეთვე რენტგენ-ანატომია და *ანთროპომეტრია*.

ა. ცოდნის ერთ-ერთი უძველესი დარგია. ადამიანის აგებულების შესწავლის მთავარი სტიმული იყო დაავადებული ორგანიზმის მკურნალობის საჭიროება. ა-ის განვითარება მჭიდროდ არის დაკავშირებული ბუნებისმეტყველების იმ დარგების განვითარებასთან, რ-ებიც უშუალოდ ეხება მეცნიერებას ადამიანის შესახებ. უძველესი დროიდან არსებობდა გარკვეულად ჩამოყალიბებული წარმოდგენა ადამიანის სხეულის არა მარტო გარეგან, არამედ შინაგან აგებულებაზეც. ანატ. ფაქტების აღწერასა და ილუსტრაციებს ვხვდებით 5000 წლის წინანდელ ჩინურ „სამკურნალო წიგნში". ძვ. ეგვიპტეში




ანასეული. განათხარი მასალა: 1, 2. სეგმენტები; 3. სასრესი ქვა; 4, 5. თიხის ჭურჭლის ფრაგმენტები.




გავრცელებული ანასტიგმატის სქემები: ა — «ინდუსტარი». ფარდობითი ხვრელი — 1:3, 5; ბ — «იუპიტერ — 8», ფარდობითი ხვრელი — 1:2.




ანაუს მოხატული კერამიკა: 1, 2. ანაუ I, თიხის ჭურჭელი; 3. ანაუ I, თიხის ჭურჭლის ნატეხი; 4. ანაუ II, თიხის ჭურჭლის ნატეხი.

შემჭურვის ხელოვნების მაღალი დონე მოწმობს ა-ის საფუძვლიან ცოდნას. ანტ. სამყაროში პირველ ანატ. თხზულებას მიაწერენ ძვ. წ. V ს. გამოჩენილ ფილოსოფოსსა და ექიმს ალკმეონ კროტონელს. ა-ის განვითარებაზე დიდი გავლენა იქონია არისტოტელემ (ძვ. წ. IV ს.), რ-იც უკვე განასხვავებდა ერთიმეორისაგან ნერვსა და მყესს, მანვე შემოიღო ტერმინი ა ო რ ტ ა და საფუძველი ჩაუყარა შედარებითს ა-ს. ძვ. წ. IV და III სს. ალექსანდრიის საექიმო სკოლის წარმომადგენლები ჰეროფილე და ერასისტრატე კვეთდნენ ადამიანის გვამს, ზოგჯერ სიკვდილმისჯილთა *ვივისექციასაც* ახდენდნენ. ალექსანდრიის ბ-კის ხანძარმა ანატ. ტრაქტატებიც იმსხვერპლა. ამიტომ რომის ბატონობის პერიოდში მედიცინა უმთავრესად ეყრდნობოდა კლავდიუს *გალენოსის* (II ს.) შრომებს. გალენოსი კვეთდა ძაღლებსა და მაიმუნებს და ძირითადად ამ გზით დადგენილი ფაქტების მიხედვით მსჯელობდა ადამიანის აგებულებაზე. მისმა შეხედულებებმა 13 საუკუნე იბატონა და ბოლოს უკვე ა-ის განვითარების მძლავრ მუხრუჭად იქცა. მხოლოდ IX—XII სს-ში დაიწყო გალენოსის ა-ის გადასინჯვა (ალ-რაზი, 864—925; *იბნ სინა; იბნ რუშდი*). XIII—XIV სს. იტალიაში, ესპანეთში, საფრანგეთში, გერმანიაში უნ-ტების შექმნამ ხელი შეუწყო კვლევა-ძიების განახლებას ა-ში. ადამიანის გვამის გეგმიან გაკვეთას პირველად *ლეონარდო და ვინჩი* შეუდგა. მასვე ეკუთვნის პირველი ზუსტი ანატ. ჩანახატები. თანამედროვე მეცნ. ა-ის ფუძემდებელია ა. *ვეზალიუსი*. იგი ფარულად კვეთდა გვამებს და შესწორებები შეჰქონდა მანამდე გამეფებულ ანატ, წარმოდგენებში. ამავე პერიოდში მ. სერვეტმა აღმოაჩინა სისხლის მიმოქცევის მცირე წრე (1553). უ. *ჰარვეის* მიერ სისხლის მიმოქცევის დიდი წრის აღმოჩენამ (1628) დასაბამი მისცა ფიზიოლ., როგორც ცალკე დისციპლინის, გამოყოფას. მანამდე ა., ადამიანის ორგანოების აგებულების გარდა, შეისწავლიდა მათ ფუნქციასაც (ფიზიოლოგიას) და ამა თუ იმ დაავადებით გამოწვეულ ცვლილებებსაც (პათოლოგიური ა.). მიკროსკოპის შექმნამ ახალი ფურცელი გადაშალა ა-ის ისტორიაში. მ. *მალპიგიმ* 1661 აღმოაჩინა სისხლის მოძრაობა კაპილარებში, რამაც დასაბამი მისცა მ ი კ რ ო ს კ ო პ უ ლ ა-ს. XVIII ს-იდან დაიწყო ა-ის ცალკე დარგების განვითარება.

ა-ის განვითარებას რუსეთში საფუძველი ჩაეყარა პეტრე I-ის დროს. ა-ის პირველი ორიგინ. სახელმძღვანელო რუს. ენაზე დაწერა პ. ზაგორსკიმ (1802—29). ა-ის ისტორიაში განსაკუთრებული ადგილი უჭირავს ნ. *პიროგოვს*. მან ცოდნის ცალკე დარგად განავითარა ქ ი რ უ რ გ ი უ ლ ი ანუ ტოპოგრაფიული ა., ფართოდ დანერგა ანატ. კვლევა-ძიებაში ექსპერიმენტი. XIX—XX სს. მიჯნაზე რუსეთში მოღვაწეობდა პ. *ლესგაფტი* — დ ი ნ ა მ ი კ უ რ ი ა-ის ფუძემდებელი. სსრკ-ში ა-ის შემდგომ განვითარებაში თვალსაჩინო როლი ითამაშეს ვ. *ვორობიოვმა* და მისმა მოწაფეებმა; მათ ახლებურად გააშუქეს პერიფერიული ნერვული სისტემის აგებულების საკითხები. ლიმფური აპარატის ნატიფი შენება შეისწავლეს გ. იოსიფოვმა, დ. *ჟდანოვმა*. ვ. *ტონკოვს* და მის მოწაფეებს დიდი ღვაწლი მიუძღვით სისხლძარღვთა სისტემის შესწავლაში. დიდი გამოყენებითი მნიშვნელობა აქვს ვ. *შევკუნენკოსა* და მისი მიმდევრების მიერ დამკვიდრებულ მიმართულებას — ტ ი პ ო ბ რ ი ვ ა-ს.

ძვ. ქართ. მედიცინის ძეგლებში — „უსწორო კარაბადინი", „წიგნი სააქიმოდ", აგრეთვე თარგმნილ თეოლ.-ფილოს. ნაწარმოებებში — „კაცისა შესაქმისათვის", „ბუნებისათვის კაცისა" — მრავლად მოიპოვება ანატ. ტერმინები და ცნობები ა-იდან და ფიზიოლოგიიდან. „სამკურნალო წიგნის — კარაბადინის" (XV—XVIსს.) ავტორი ზაზა *ფანასკერტელი-ციციშვილი* საინტერესოდ განიხილავს ცალკეული ორგანოს ა-სა და ფუნქციას. ა-ის განვითარებაზე გარკვეულ წარმოდგენას იძლევა ს.-ს. ორბელიანის ლექსიკონი, რ-შიც 50-მდე ანატ. და ფიზიოლ. ტერმინია განმარტებული. საქართველოში მეცნ. ა-ის ფუძემდებელია ა. *ნათიშვილი*. ა-ის პირველი სახელმძღვანელო (ა. ნათიშვილის) ქართ. ენაზე გამოიცა 1920, ქართული ანატ. ტერმინოლოგია — 1930; სასწ. დამხმარე თვალსაჩინოებათაგან აღსანიშნავია 1949 სერიულად გამოშვებული ნერვული სისტემის მოდელები (ა. მალაევი); 1959 გამოიცა ქართ. ანატ. ატლასი, I ტ. (გ. თვალაძე).

საქართველოში ა-ის დარგში კვლევითი მუშაობა გაშლილია უმაღლესი სასწავლებლების სათანადო კათედრებზე, საქ. სსრ მეცნ. აკად. ა. ნათიშვილის სახ. ექსპერიმენტული მორფოლოგიის ინსტიტუტში და საქ. სსრ მეცნ. აკად. და საუწყებო ინ-ტების სათანადო განყ-ბებში.

ანატ. გამოკვლევები იბეჭდება ჟურნალებში: „Архив анатомии, гистологии и эмбриологии" (М.—Л., 1916-იდან), „Anatomischer Anzeiger" (Jena, 1886-იდან), „Acta Anatomica" (Basel, 1945-იდან), „Anatomical Record" (Phil., 1906-იდან), „American Journal of Anatomy" (Balt., 1901-იდან), „Folia Morphologica" (Warsz., 1929-იდან).

ანატომთა საერთაშ. ორგანიზაცია (ანატომთა ინტერნაც. ფედერაცია) 1905-იდან იწვევს საერთაშ. კონგრესებს. ზოგიერთი ქვეყნის ანატომთა ეროვნ. გაერთიანებები აწყობენ ყრილობებს, კონფერენციებს, სიმპოზიუმებს. სსრკ-ში სისტემატურად ტარდება ანატომთა, ჰისტოლოგთა და ემბრიოლოგთა საკავშ. ყრილობები, 1966 თბილისში ჩატარდა VII ყრილობა.

*ლიტ.*: ნ ა თ ი შ ვ ი ლ ი ა, ადამიანის ნორმალური ანატომია, თბ., 1965; Ж д а н о в Д. А., 50 лет советской анатомии и медицины, «Архив анатомии, гистологии и эмбриологии», 1967, № 53; Т о н к о в В. Н., Учебник нормальной анатомии человека, 6 изд., Л., 1962.

*ნ. ჯავახიშვილი.*

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი I—II, გვ. 304.

**ანატორის ჯვარი,** „წმინდა" ნადირის (ჯიხვის, არჩვის, შვლისა და სხვ. გარეული ცხოველის) მფარველი ღვთაება ხევსურეთში. ა. ჯ-ის სამლოცველო ჰქონდათ სოფ. შატილში, იგი შატილიონთა საერთო სალოცავად ითვლებოდა. შატილის უძველესი მცხოვრებნი — ანატორელნი ა. ჯ-ის უნჯი ყმები იყვნენ. მათი თავკაცები შეადგენდნენ ამ სალოცავის *ჯვარიონს*. ა. ჯ. ქისტების სალოცავიც იყო. მისი ნიში ქისტების სოფ. ჯარეგოშიც იდგა. ანატორი წვრილფეხა საქონლის მფარველი მეგრული ღვთაება ჟინი ანთარის და აფხ. აითარის მონათესავე ღვთაებაა.



ანატორის ჯვრის სამლოცველო სოფ. შატილში.

*ლიტ.*: ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 1, თბ., 1960, გვ. 82—83.

*თ. ოჩიაური.*

**ანატოქსინი,** ტ ო ქ ს ო ი დ ი (ბერძნ. ana — უკუ და toxikon — შხამი), ტოქსინის უვნებელი წარმოებული, რ-საც დაკარგული აქვს შხამის თვისებები და შენარჩუნებული აქვს ანტიგენური და იმუნოგენური თვისებები. პირველად მიიღო ფრანგმა მეცნიერმა გ. რამონმა (1923) ტოქსინზე ფორმალინისა და სითბოს (37—40°C) ხანგრძლივი (20 — 30 დღე) მოქმედებით. ა. მდგრადი ნაერთია. ორგანიზმში ა-ის შეყვანის შემდეგ გამომუშავდება იმუნიტეტი. იყენებენ ადამიანის აქტ. იმუნიზაციისათვის (პროფილაქტ. მიზნით) და ცხენების ჰიპერიმუნიზაციისათვის, სათანადო ანტიტოქსინური შრატის მისაღებად. ცნობილია დიფთერიის, ტეტანუსის, ბოტულიზმის, აიროვანი განგრენის, სტაფილოკოკის, ზოგიერთი გველის შხამის საწინააღმდეგო და სხვ. ა-ები. ამჟამად დიფთერიისა და ტეტანუსის გაწმენდილ და კონცენტრირებულ ა-ებს, ყივანახველის მიკრობის ვაქცინასთან ერთად, ფართოდ იყენებენ ბავშვების ასაცრელად ერთდროულად სამივე ინფექციის საწინააღმდეგოდ. სამკურნალოდ ძირითადად იყენებენ სტაფილოკოკის ა-ს.

*ი. გიორგაძე.*

**ანაუ,** მრავალფენიანი არქეოლოგიური ძეგლი (ენეოლითიდან განვითარებულ ფეოდ. ხანამდე), ახლანდ. სოფ. ანაუსთან, აშხაბადის მახლობლად (თურქმ. სსრ). 1904 გათხარა ამერ. არქეოლოგმა რ. პამპელიმ. საყოველთაოდ ცნობილი გახდა ა-ს ჩრდ. და სამხრ. ბორცვები, რ-ებზედაც აღმოჩენილია ენეოლითისა და ბრინჯაოს ხანის ნასახლარები. პამპელის ექსპედიციამ გამოავლინა 4 კომპლექსი. ჩრდ. ბორცვის ქვედა ფენებში (კომპლექსი ა. I) აღმოჩნდა ალიზით ნაგები შენობების ნანგრევები, რ-თა კედლები მოხატული ყოფილა, აგრეთვე სპილენძის სამკაული და გეომ. ორნამენტით მოხატული ხელით ნაძერწი კერამიკა. ზედა ფენებში (კომპლექსი ა. II) გვხვდება ორი ფერით მოხატული კერამიკა. ა. I და ა. II ძვ. წ. V—IV ათასწლეულით თარიღდება, ა. III (სამხრ. ბორცვის ქვედა ფენები) კი — III — II ათასწლეულებით. ამ პერიოდში გავრცელდა მორგვზე ნაკეთები თიხის ჭურჭელი და გაიზარდა სპილენძის ნაწარმთა რიცხვი. ნაპოვნია ქალისა და ცხოველების მცირე ზომის ქანდაკებები, ურმის ტერაკოტის მოდელები. ა. IV (სამხრ. ბორცვის ზედა ფენები) ძვ. წ. X—IV სს. თარიღდება. აქ რკინის ნაკეთობებიც გვხვდება. ა-ს გათხრებმა მდიდარი მასალა გამოავლინა სამხრ.-დას. შუა აზიის ადრინდ. მიწათმოქმედ ტომთა ისტორიისათვის და დაადგინა კავშირი ა-სა და წინა აზიის სამიწათმოქმედო კულტურათა შორის. შუა საუკ. ნაქალაქარის ტერიტორიაზე შემორჩენილია 1948 მიწისძვრით დაქცეული მეჩეთის (1456) ნანგრევებიც, რ-საც ჯემალ-ულ-ჰაკ უადინის მავზოლეუმსაც უწოდებდნენ. მეჩეთი ორიგინალურად დაგეგმარებული სხვადასხვა დანიშნულების ნაგებობათა რთული კომპლექსია, ბრწყინვალედ გადაწყვეტილი კამაროვანი კონსტრუქციებით. ფასადებს ამკობდა ფერადი შორენკეცების მოზაიკა, ხოლო ჩრდ. პორტალზე გამოსახული იყო ორი დრაკონი, რაც მეტად იშვიათია შუა აზიის ხელოვნებაში.

**ანაფაზა** (ბერძნ. ana — ზევით და phasis — ფაზა), მცენარეული და ცხოველური უჯრედის არაპირდაპირი გაყოფის (*მი-*

*ტოზი*) მესამე სტადია ან ფაზა, რ-ის დროსაც თითოეული *ქრომოსომის* შემადგენელი ქრომატიდები ერთმანეთისაგან განცალკევდებიან და უჯრედის მოპირდაპირე პოლუსებზე განლაგდებიან.

**ანაფილაქსია** (ბერძნ. ana—უკუ და phylaxis—დაცვა), პათოლოგიური პროცესი, რ-იც ვითარდება ადამიანს ან ცხოველს მის ორგანიზმში (კანში, კანქვეშ, კუნთებში, სისხლში) უცხო ცილის — *ანტიგენის* (ანაფილაქტოგენის) განმეორებით შეყვანისას. ა. *ალერგიის* თავისებური ფორმაა. ანაფილაქტოგენის თვისება აქვს ზოგიერთ არართულ ორგ. ნაერთს, მცენარეულ პროდუქტს, ანტიბიოტიკებს და სხვ. სისხლში ანაფილაქტოგენის პირველად მოხვედრა იწვევს სპეციფ. ანტისხეულების გამომუშავებას და მიმდინარეობს შესამჩნევი კლინიკური მოვლენების გარეშე. ადამიანის სხეულში ანაფილაქტოგენის შეყვანიდან 6—12 დღის შემდეგ ვითარდება ორგანიზმის მომეტებული მგრძნობელობა (სენსიბილიზაცია), რაც შეიძლება მთელი სიცოცხლის მანძილზე დარჩეს. იმავე ანაფილაქტოგენის განმეორებით შეყვანა იწვევს სწრაფ (რამდენიმე წამში ან წუთში) ანაფილაქსიურ რეაქციას. ა-ის ტიპობრივი გამოვლინებაა ა ნ ა ფ ი ლ ა ქ ს ი უ რ ი  შ ო კ ი; მას ახასიათებს სისხლის წნევის მკვეთრი დაცემა, აგზნებადობა, რასაც მოჰყვება ცენტრ. ნერვული სისტემის დათრგუნვა, ბრონქოსპაზმი, გულის მუშაობის დარღვევა და სიკვდილი სუნთქვის ცენტრის დამბლის გამო. ადამიანის სამკურნალოდ და პროფილაქტიკისათვის უცხო წარმოშობის იმუნური შრატებისა (ანტიდიფთერიული, ანტიტეტანუსური და სხვ.) და ანტიბიოტიკების (პენიცილინი და სხვ.) განმეორებით გამოყენებისას მოსალოდნელია ანაფილაქსიური შოკის განვითარება. ამიტომ, როცა გამოკითხვით არ ხერხდება იმის დადგენა, მიიღო თუ არა ავადმყოფმა წარსულში ზემოთ დასახელებული საშუალებანი, მიმართავენ სინჯს: კანში შპრიცით შეჰყავთ გამოსაცდელი პრეპარატის ძლიერ მცირე დოზა. დადებითი რეაქციის დროს ვითარდება ა დ გ ი ლ ო ბ რ ი ვ ი  ა. (ართიუსის ფენომენი): კანი შეწითლდება, შეშუპდება, ჩნდება მცირე ზომის სისხლჩაქცევები, არ არის გამორიცხული კანის ნეკროზიც.

ანაფილაქსიური შოკის თავიდან ასაცილებლად იყენებენ ა. *ბეზრედკას* მეთოდს: პაციენტის კუნთში შეჰყავთ შრატის მცირე დოზა — 0,5—1,0 *მლ*, განზავებული 3 *მლ* ფიზიოლ. ხსნარში, ხოლო 1—2 საათის შემდეგ — საჭირო დოზა მთლიანად. ეს იწვევს ორგანიზმის ზემგრძნობელობის დაწევას ნორმამდე — დესენსიბილიზაციას. ა-ის საწინააღმდეგოდ იყენებენ აგრეთვე ადრენალინს, ეფედრინს, ანტიჰისტამინურ საშუალებებს, ჰორმონულ პრეპარატებსა და სხვ.

*ლიტ.*: Б е з р е д к а  А. М., Анафилаксия и антианафилаксия, М., 1928.

**ანაფორა** (ბერძნ. anaphora<anapherō ზევით აწევა, აღმართვა), 1. მღვდლის განიერი და გრძელი ზედა ტანსაცმელი. 2. მოსახსენებელი წირვა (*ალაპის* დროს), აგრეთვე წირვისა და ალაპის ნარჩენი პურღვინო, რ-საც გლახაკთ ურიგებდნენ.

**ანაფორა,** სტილისტიკური ფიგურა: ლექსში მოსაზღვრე ტაეპების, ორტაეპედების, სტროფების, პროზაში კი ფრაზების დაწყება ერთი და იმავე ან მსგავსი სიტყვებით, ბგერათა კომპლექსებით. მაგ., „ნ უ ვ ი ნ  იტყვის ობლობისა ვაებას, ნ უ ვ ი ნ  სჩივის თავის უთვისტომობას" (ნ. ბარათაშვილი). ერთმანეთისაგან განასხვავებენ ბგერითს, ლექსიკურსა და სინტაქსურ ა-ს.

**ანაქორეტი** (ბერძნ.—anachōrētēs—განდეგილი, მეუდაბნოე), პირთვნება, რ-იც ზნეობრივი სრულყოფის მიზნით ამ ქვეყნიდან განდგება. იხ. აგრეთვე *ასკეტიზმი*.

**ანაქრომატი** (ბერძნ. anā — ზე, მაღლა და chroma — საღებავი, ფერი), ოპტ. სისტემა, რ-იც მკვეთრ გამოსახულებას მხოლოდ მონოქრომატულ სინათლეზე იძლევა. ადრე უმარტივეს ა-ს მ ე ნ ი ს კ ი ს ან *პერისკოპის* სახით (ფარდობითი ნახვრეტი დაახლ. 1 : 11) მარტივ ფოტოაპარატებში იყენებდნენ პორტრეტებისა და პეიზაჟების გადასაღებად.

**ანაქრონიზმი** (ბერძნ. anā — უკან, აქ: წინააღმდეგ და chrōnos—დრო), 1. წლების ანგარიშის დროს დაშვებული შეცდომა, ქრონოლოგიური შეუსაბამობა. 2. ერთი ეპოქის მოვლენის, ფაქტის, ნიშან-თვისების სხვა ეპოქისათვის შეცდომით მიკუთვნება ან პირობითად მისადაგება. ა. გვხვდება შუა საუკ. აღორძინებისა და კლასიციზმის ხელოვნებასა და ლიტ-რაში. XIX—XX სს. რეალისტური ლიტ-რა ისტ. სინამდვილის სწორ ასახვას მოითხოვს და ა-ს ნაწარმოების ნაკლად თვლის, მაგრამ მას, როგორც მხატვრულ ხერხს, ცალკეულ შემთხვევაში მაინც იყენებს (მაგ., ბ. ბრეხტი რომანში „ბატონ იულიუს კეისრის საქმენი"). ქართ. ლიტ-რაში ა. შეიმჩნევა გ. ერისთავის პოემა „ოსურ მოთხრობაში", ნ. ბარათაშვილის „ბედი ქართლისაში", დ. ჭონქაძის „სურამის ციხეში", ა. წერეთლის „ბაში-აჩუკში" და სხვ. მწერალთა ნაწარმოებებში. ა. ხშირად გვხვდება ზეპირსიტყვიერების ძეგლებში. 3. მოძველებული შეხედულებები და წესჩვეულებები, რ-ებიც თანამედროვეობას აღარ შეეფერება.

**ანაქსაგორა** (Anaxagoras), ა. კ ლ ა ზ ო მ ე ნ ე ლ ი, ჰეგესიბულეს ძე (დაახლ. ძვ. წ. 500—428), ძვ. ბერძენი ფილოსოფოსი. 20 წლისამ დაიწყო ფილოს. შესწავლა, ბევრს მოგზაურობდა, 38 წლისა ათენში დასახლდა. გადმოცემის თანახმად, ასპასია მილეტელის რჩევით ათენში მიუწვევიათ ფილოს. მასწავლებლად. ათენელებმა ა-ს ულმერთობა დასწამეს და 432 იგი იძულებული გახდა გადასახლებულიყო ლამფსაკოსში, სადაც დააარსა ფილოს. სკოლა. ა-მ დიდი კვალი დააჩნია *ატიკურ ფილოსოფიასა* და ხელოვნებას, მისი მოწაფე იყო *ევრიპიდე*. ა-ს დაუწერია ერთადერთი ფილოს. შრომა. მოღწეული ფრაგმენტებით ირკვევა, რომ მან თავისებურად განავითარა პითაგორას მასწავლებლის— ჰერმოტიმეს პრინციპი სამყაროს შეცნობისა. ა-ს მიხედვით, სამყარო არის სულიერ-სხეულებრივი სუბსტანციით — ნუსით (გონით) შეკრული აბსოლ. მთლიანობა და მოწესრიგებულობა. ნუსი არის თვითმძვრელი პირველმიზეზი სამყაროს მოძრაობისა, მიზეზი ყოველივე მართლისა და მშვენიერისა. ნუსი უსასრულოდ ნაწილდება, მაგრამ ყოველი ნაწილი ინარჩუნებს მთელის თვისებას, ყველაფერი უსასრულოდ იყოფა, მაგრამ თვით უსასრულოდ მცირეშიც მოჩანს ყველაფერი. მთელის დაყოფა არ იწვევს თვისებების დაყოფას. ყველაფერი ენათესავება ყველაფერს. ყოველი საგანი შედგება უსასრულოდ მცირე ნაწილაკებისაგან — ჰომიომერებისაგან ანუ თვისებრივი ატომებისაგან. ა-მ *ემპედოკლესთან* ერთად მოამზადა *დემოკრიტეს* ატომისტიკის საფუძვლები. იყო აგრეთვე მათემატიკოსი და ასტრონომი.

*თხზ.*: [წიგნში] D i e l s  H., Die Fragmente der Vorsokratiker..., 5. Aufl., Bd. 1—2, B., 1934—35.

*ლიტ.*: დ ა ნ ე ლ ი ა  ს., ანტიკური ფილოსოფია სოკრატეს წინ, ტფ., 1926; წ ე რ ე თ ე ლ ი  ს., ანტიკური ფილოსოფია, თბ., 1968.

*დ. ზუმბაძე.*

**ანაქსიმანდრე** (Anaximandros), ა. მ ი ლ ე ტ ე ლ ი, პრაქსიადეს ძე (დაახლ. ძვ. წ. 610—546), ძვ. ბერძენი ფილოსოფოსი, *თალესის* მოწაფე, *მილეტის სკოლის* წარმომადგენელი. პირველმა შემოიღო ფილოსოფიაში „არქეს" ცნება, რაც ნიშნავს ყოველივეს საფუძველს. მან სამყაროს არქედ, მისი ერთიანობის პრინციპად, გამოაცხადა აპეირონი — განუსაზღვრელობა, უსასრულობა. ა-ს შრომის „ბუნების შესახებ" მოღწეული ფრაგმენტების მიხედვით, მარადიული, დაურღვეველი და დაუშრეტელი აპეირონული მასალა არის სამყაროს დასაწყისი და დასასრული, მისი წარმმართველი ძალა; ის უთვისებრიოა, მაგრამ ამავე დროს — უსასრულოდ მრავალი (მათ შორის ერთმანეთის საწინააღმდეგო) თვისების „ყოფიერებაა". აპეირონული წონასწორობიდან, რაც ა-ს აზრით არის აბსოლ. სამართლიანობა, მოძრაობის გზით გამოიყოფა ხილვადი სინამდვილე. ამ გამოყოფას ა. ახასიათებს როგორც უსამართლობას. არსებობს აპეირონის ცნების იდეალისტური ინტერპრეტაციებიც (ი. *ბემე*, ფ. ქ. *ბაადერი*, ს. *ტრუბეცკოი*). ა. თვლიდა, რომ დედამიწა არის სამყაროს უძრავი ცენტრი. მან საფუძველი ჩაუყარა ციურ სფეროთა თეორიას, შეადგინა პირველი გეოგრ. რუკა და პირველმა გააკეთა საბერძნეთში მზის საათი.

*ლიტ.* იხ. სტ-თან ა ნ ა ქ ს ა გ ო რ ა.

**ანაქსიმენე** (Anaximenēs), ა. მ ი ლ ე ტ ე ლ ი, ევრისტრატეს ძე (დაახლ. ძვ. წ. 585—525), ძვ. ბერძენი ფილოსოფოსი, *ანაქსიმანდრეს* მოწაფე და მეგობარი, *მილეტის სკოლის* წარმომადგენელი. ა-ს მიხედვით, სამყაროს არსი და ბუნება, მისი საწყისი მასალა არის ერთ-ერთი ფიზ. ელემენტი — ჰაერი, იგი უსაზღვრო, უსასრულო და უშრეტია, მისი შესქელებით ან შეთხელებით წარმოიქმნება საგნები; ჰაერი არის ჩვენი სუნთქვა და სული. ა-მ პირველმა შენიშნა განსხვავება ვარსკვლავებსა და პლანეტებს შორის; წამოაყენა ჰიპოთეზა, რ-იც ხსნიდა მზისა და მთვარის დაბნელებას, მასვე ეკუთვნის ჰიპოთეზა მთვარის ფაზების შესახებ.

*ლიტ.* იხ. სტ-თან ა ნ ა ქ ს ა გ ო რ ა.


ა. ანაყულიევა.

**ანაყულიევა** ანაგულ (დ. 31. XII. 1924, ჰასან-ყულის რ-ნი, აშხაბადის ოლქი), თურქმენი საბჭ. მომღერალი ქალი (სოპრანო). სსრკ სახ. არტისტი (1965), სკკპ წევრი 1952-იდან, აშხაბადის ოპერისა და ბალეტის თეატრის სოლისტი (1941-იდან). შესრულებული აქვს ოპერების პარტიები: ზუჰრა (შაპოშნიკოვის „ტაჰირი და ზუჰრა"), ოგულბეკი (შაპოშნიკოვისა და მუხატოვის „ქემინე და ყაზი"), ტატიანა, ლიზა (ჩაიკოვსკის „ევგენი ონეგინი", „პიკის ქალი"), ნატაშა (დარგომიჟსკის „ალი") და სხვ. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, „საპატიო ნიშნის" ორდენითა და მედლებით.

**ანაჩეჩი,** ბოჭკოვანი მასალის (შალის, ბამბის, აბრეშუმის და სხვ.) *ჩეჩის* დროს მორჩენილი მცენარეული, მინერ. და ცხიმოვანი მინარევებით ძლიერ გაჭუჭყიანებული მოკლე ბოჭკოები. ა-ს სპეც. ტექნოლ. დამუშავების შემდეგ იყენებენ დაბალი ნომრის ნართისა და *უქსოვი მატერიის* დასამზადებლად.


ანაუ. მეჩეთი. 1456 (გადაღებულია 1948 მიწისძვრამდე).

**ანაწყობი** პ ო ლ ი გ რ ა ფ ი ა შ ი, ლიტერებითა და სახარვეზო მასალით აწყობილი სტრიქონი, სვეტი, გვერდი და *საბეჭდი ფორმა*. ა. კეთდება ხელით, სტრიქონჩამოსასხმელი (ლინოტიპი, ტიპოგრაფი, ინტერტიპი) ან ასოთჩამომსხმელი (მონოტიპი) მანქანებით, აგრეთვე ფოტომექან. ხერხით. ა. არის ტექსტური, აქციდენტური, მათ. და ქიმ. ფორმულებისაგან შედგენილი, შერეული და სხვ. ტექსტური ანაწყობისათვის იყენებენ 8,10, 12 *კეგელიან* შრიფტებს.

**ანაჰაიმი** (Anaheim), ქალაქი აშშ-ში (კალიფორნიის შტ. სამხრ. ნაწილი). 167 ათ. მცხ. (1970). ქ-ებთან სანტა-ანასა და გარდენ-გროვთან ერთად ქმნის აგლომერაციას, სადაც 1,4 მლნ. მცხ-ია (1970), აქედან დამუშავებითს მრეწველობაში ჩაბმულია 125 ათ. კაცი (1969). მრეწვ. ძირითადი დარგებია ელექტრონიკა, კავშირგაბმ. საშუალებათა წარმოება, სატრანსპ. მანქანათმშ., კვების მრეწვ. (ხილის დაკონსერვება და გაყინვა).


ანბერდი. ციხესიმაგრის ნანგრევები. VII—XIII სს.

**ანაჰიტა** (ძვ. სპარს. — უბიწო, უმწიკვლო), ავესტაში „ა რ დ ვ ი ს უ რ ა ა." (არდვი — მითური მდინარის სახელი), სიყვარულისა და ნაყოფიერების ქალღმერთი მაზდეანურ რელიგიაში; *აჰრიმანის* სულებთან მებრძოლი გმირების თანამდგომი. სტრაბონის ცნობით, ა-ს კულტი გავრცელებული ყოფილა სომხეთშიც (ყ ა უ ხ ჩ ი შ ვ ი ლ ი თ., სტრაბონის გეოგრაფია, 1957, გვ. 235). *ზ. კიკნაძე.*

**ანბანთქება,** ქართ. ლექსის სახეობა, ანბანზე გაწყობილი ლექსი. პოპულარული ჟანრი იყო აღორძინების ხანის ქართ. პოეზიაში. არსებობს სას. და საერო ა. ბიბლ. ეპიზოდები უდევს საფუძვლად თეიმურაზ I-ის, არჩილ მეფის, თეიმურაზ II-ის ა-ებს. „შესაქცევარი და სახუმარო" ტიპისაა ბესიკისა და მზეჭაბუკ ორბელიანის ა-ნი. არსებობს სატრფიალო (მაგ., გრიგოლ ბაგრატიონის „ერთს ლამაზ ქალზე"), სევდის გამომხატველი (მაგ., პეტრე ლარაძის „გოდება ანბანთქებით"), ამოცანად ამოსახსნელი, ანბანის დასასწავლად შეთხზული და სხვა ხასიათის ა. კომპოზიციის მიხედვით ა-ები ერთმანეთისაგან განსხვავდება აკროსტიქული სისტემით: 1. ერთ სტროფში მოცემულია მთელი ანბანი, სიტყვები ანბანის რიგზეა გაწყობილი; 2. ტაეპთა დასაწყისი ასოები იძლევა ქართ. ანბანს, ზოგჯერ ტაეპებს წინ მიუძღვის ასოთა სახელი: ან, ბან, გან და ა. შ.; 3. პირველი ტაეპის ყველა სიტყვა ანზე იწყება, მეორისა — ბანზე და ა. შ. ა. გვხვდება ხალხურ სიტყვიერებაშიც, თანამედროვე ქართ. პოეზია კი იშვიათად მიმართავს ამ ფორმას. ა-ის ნიმუშები იხ. წიგნში: „ქართული პოეტიკის ქრესტომათია (XVIII—XIX სს.)", თბ., 1954. *გ. მიქაძე.*


მდ. ანგარა ქ. ბრატსკთან.

**ანბანი** (შედგენილია პირველი „ან" და მეორე „ბან" ასოების სახელწოდებათაგან, როგორც ლათინური alphabētum ბერძნ. alpha და bēta-გან, რუსული азбука аз და буки-გან, არაბული ალიფბა ალიფ და ბა-გან), ერთობლიობა ასოებისა ანუ ისეთი გრაფ. ნიშნებისა, რ-ებიც გადმოსცემენ ცალკეულ ფონემებს ან ფონემათა ჯგუფს. ანბანური დამწერლობა მით უფრო იდეალურად ითვლება, რამდენადაც თითოეული *ასო* (*გრაფემა*) ზუსტად შეესატყვისება სათანადო *ფონემას*. ამ მხრივ არსებულ ანბანთა შორის ყველაზე სრულყოფილია ქართული ა.; აქ თითოეული ფონემა სათანადო გრაფემით აღინიშნება. ქართულ ა-ში არ არის შემთხვევა, რომ რამდენიმე ნიშანი ერთ ფონემას გადმოსცემდეს, ერთი და იგივე გრაფემა სხვადასხვა ადგილას სხვადასხვა ფონემას აღნიშნავდეს, ან კიდევ — გამოყენებული იყოს ფონემათა ჯგუფის აღსანიშნავად (როგორც ამას ადგილი აქვს სხვა ენათა ა-ში; მაგ., ფრანგულში, გერმანულში, ინგლისურში, ნაწილობრივ რუსულში, ბერძნულში, სომხურში).

ა-ის შემოღება მიეწერება ფინიკიელებს, თუმცა *ფინიკიური დამწერლობა* კონსონანტური სილაბური ხასიათისა იყო. ფინიკ. ა-გან წარმოიშვა ბერძნული ა. (რ-იც საფუძვლად დაედო ეტრუსკულ, ლათინურ, გუთურ, სლავურ ა-ებს), ებრ. და არაბ. ა. (რ-განაც განვითარდა მთელი რიგი აღმოსავლური ა-ები). იხ. აგრეთვე *ფონეტიკური დამწერლობა*.

*ლიტ.*: ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ისტორიის მიზანი, წყაროები და მეთოდები წინათ და ეხლა, წგ. 3, ნაკვ. 1 — ქართული დამწერლობათა-მცოდნეობა ანუ პალეოგრაფია, თბ., 1949; Г л и с о н Г., Введение в дескриптивную лингвистику, пер. с англ., М., 1959. *გ. წერეთელი.*

**ანბანური დამწერლობა,** იხ. *ფონეტიკური დამწერლობა.*

**ანბანურ-ციფრული საბეჭდი მოწყობილობა** გ ა მ ო თ ვ ლ ი თ ს ტ ე ქ ნ ი კ ა შ ი, მოწყობილობა, რ-იც ქაღალდზე ან მის შემცვლელზე ასო-ციფრული ტექსტის, ტაბულების, გრაფიკებისა და სხვ. სახით აღნუსხავს ელექტრონული გამომთვლელი მანქანის (ეგმ) მიერ გაცემულ ინფორმაციას. უმეტესად გავრცელებულია დარტყმითი მოქმედების ელექტრომექან. ა.-ც. ს. მ. (მაგ., აცპუ-128-2-ს იყენებენ ბესმ-4 ტიპის ეგმ-თვის და აცპუ-128-3-ს კი—ბესმ-6 ეგმ-თვის). ცნობილია აგრეთვე არადარტყმითი მოქმედების არამექან. მოწყობილობა, რ-იც იყენებს აღნუსხვის სხვადასხვა მეთოდს (ფოტოგრ., ელექტრონაპერწკლურს, ელექტროთერმულს და სხვ.). ა.-ც. ს. მ-ის სწრაფქმედითობა წამში 1000 ნიშანს აღწევს. ამგვარი სისწრაფე იმით აიხსნება, რომ სტრიქონები პარალელურად აღინუსხება. გარდა ამისა, გაუმჯობესებულია საბეჭდი ელემენტების კონსტრუქცია (მბრუნი საბეჭდი თვლები, დოლური, ძეწკვისებრი და სხვა მოწყობილობანი). ზოგჯერ საბეჭდი მოწყობილობა დაშორებულია ეგმ-გან და ავტონომიურია. ასეთ შემთხვევაში იგი ინფორმაციას ეგმ-გან კავშირის არხებით ღებულობს.

**ანბერდი,** ა მ ბ ე რ დ ი, VII—XIII სს. ციხესიმაგრე სომხ. სსრ აშტარაკის რ-ნში, მდ. ამბერდისა და არხაშანის ხეობებით შემოსაზღვრულ მაღალ კონცხზე. შემორჩენილია კოშკებიანი გალავნის, სამსართულიანი სასახლის, ჯვარულ-გუმბათოვანი ეკლესიის (1026), აბანოსა და ლაკვანის (წყალსაცავი) ნანგრევები. XI ს. ა. სელჩუკებმა დაიპყრეს. 1200 იგი გაათავისუფლა ქართ. ლაშქარმა ზაქარია მხარგრძელის სარდლობით. ამ მოვლენის აღსანიშნავად აქ აღმართეს წარწერიანი ქვაჯვარი.

**ანგაჟემენტი** (ფრანგ. engagement — ვალდებულება, დაქირავება), არტისტის ან მხატვრული კოლექტივის მიწვევა გარკვეული ვადითა და პირობით სპექტაკლებში ან კონცერტებში მონაწილეობის მისაღებად.

**ანგარა,** მდინარე რსფსრ ირკუტსკის ოლქსა და კრასნოიარსკის მხარეში, მდ. ენისეის მარჯვ. შენაკადი. ქვემო დინებაში უწინ ზემო ტუნგუსკას უწოდებდნენ. სიგრძე 1779 *კმ*. აუზის ფართ. 468 ათ. *კმ*², ბაიკალის ტბის აუზიანად 1039 ათ. *კმ*². გამოედინება ბაიკალის ტბიდან და მიედინება ციმბირის ზეგნის სამხრ. ნაწილში. ა-ის ზემო დინებაში აგებულია ბრატსკისა და ირკუტსკის წყალსაცავები. შუა და ქვემო დინებაში ა. კვეთს შუა ციმბირის ზეგნის ინტრუზიულ ტრაპებსა და ენისეის ქიუხს, რის გამოც ხეობა ზოგან ჭორომიანია. ა-ის წყლის რეჟიმს ძირითადად ბაიკალის ტბა და წყალსაცავები არეგულირებენ. ბაიკალის ტბის გარდა ა-ს ასაზრდოებს ატმ. ნალექები (წვიმის წყალი, თოვლი). საშ. წლ. ხარჯი ირკუტსკის ჰესთან 1700 *მ*³/*წმ*, ბრატსკის ჰესთან 2900 *მ*³/*წმ*, ხოლო შესართავთან 4500 *მ*³/*წმ*. ა-ის ზემო დინებაში ყინულის საფარი იანვ. შუა რიცხვებში ჩნდება, ხოლო ყინულსვლა მაისის პირველ რიცხვებში იწყება. წყალშიგა ყინულები და თოში თოშხერგილებს აჩენს, რის გამოც წყლის დონე მდინარეში მერყეობს. წყლის ტემპრა ნოემბერში 0°C უახლოვდება, აპრილში 1,7°C, აგვისტოში 15°C. ა-ის მთავარი შენაკადებია: მარჯვ. — ილიმი, ჩადობეცი, ირკინეევა; მარცხ. — ირკუტი, კიტოი, ოკა, ია. ტასეევა და ბელაია. ა-ზე აგებულია ირკუტსკის (660 ათ. *კვტ*) და ბრატსკის (4,5 მლნ. *კვტ*) ჰესები. შენდება უსტ-ილიმის ჰესი, პროექტშია ბოგუჩანისა და სხვ. ჰესების მშენებლობა. ქ. ირკუტსკიდან ბაიკალის ტბამდე და ბრატსკის ჰესამდე ნაოსნობა რეგულარულია. ა. მდიდარია თევზით (თართი, ცქვრინი, კაპოეტი და სხვ.). მთ. ნავსადგურებია ირკუტსკი, ანგარსკი, ბალაგანსკი, ბრატსკი.

**ანგარება,** უარყოფითი, ამორალური თვისება, რ-იც ახასიათებს ზოგიერთი ადამიანის ქცევას. ანგარებიანი ადამიანის მთელი საქმიანობის მიზანია მხოლოდ საკუთარი ეგოისტური ინტერესების დაკმაყოფილება, პირადი სარგებლობის მიღება.

**ანგარეტისი** (ნამდვ. გვარი ა ლ ე ქ ს ა) ზიგმას იონას ძე (13. VI. 1882 —22. V. 1940), რევ. მოღვაწე, ლიტვის კომპარტიის ერთ-ერთი ხელმძღვანელი. სწავლობდა ვარშავის ვეტ. ინ-ტში, საიდანაც 1904 გარიცხეს ომის საწინააღმდეგო დემონსტრაციაში მონაწილეობისათვის. 1906 შევიდა ლიტვის ს.-დ. პარტიაში. 1907 აირჩიეს ლიტვის ს.-დ. პარტიის ცკ წევრად. 1908—09 რედაქტორობდა გაზ. „დარბინინკუ ზოდისს" („მუშის სიტყვა"). 1909 დააპატიმრეს და 4 წლით კატორღა მიუსაჯეს. 1915 გადაასახლეს ციმბირში, ანგარაზე. აქ დაწერა სტატიები, რ-ებიც დაიბეჭდა საზღვარგარეთ ანგარეტისის ფსევდონიმით. 1917 პეტროგრადში რედაქტორობდა ლიტვ. გაზ. „ტიესას" („სიმართლე"). იყო ბოლშევიკების პეტერბ. კომიტეტის წევრი. მონაწილეობდა პეტროგრ. ოქტ. შეიარაღებულ აჯანყებაში. ბრესტის ზავის საკითხში მიემხრო „მემარცხენე კომუნისტებს". 1918 ნოემბრიდან არალეგალურად მუშა-

ობდა ვილნიუსში, იყო ლიტვის კპ ცკ წევრი, 1918 ბოლოსა და 1919 დასაწყისში — ლიტვ. პირველი საბჭ. მთავრობის შინაგან საქმეთა სახ. კომისარი, 1920-იდან — ლიტვ. კპ საზღვარგარეთული ბიუროს მდივანი, 1923-იდან—ლიტვ. კპ ცკ პოლიტბიუროს წევრი. იყო კომინტერნის III—VII კონგრესების დელეგატი, პარტიის VII (აპრილის) კონფერენციის, VI, VIII, X, XII—XVII ყრილობების დელეგატი. 1918 — 32 რედაქტორობდა ლიტვ. კპ ჟურნ. „კომუნისტასს" („კომუნისტი"). არაერთი ნაშრომი მიუძღვნა მუშათა კომუნისტურ მოძრაობასა და ფილოს. საკითხებს.

*ლიტ.*: Гришкунайте Э. В., З. Ангаретис, «История СССР», 1967, № 5.

**ანგარი** (ფრანგ. hangar), თვითმფრინავებისა და შვეულმფრენების სადგომად, სარემონტოდ და ტექ. მომსახურებისათვის განკუთვნილი სპეც. ნაგებობა. ა-ის დაგეგმარების და კონსტრ. სქემების ნაირსახეობას განაპირობებს თვითმფრინავების (შვეულმფრენების) ტიპი, რაოდენობა და ტექნოლ. მოწყობილობის ხასიათი. გავრცელებულია თაღური და ჩარჩოიანი კონსტრუქციის გეგმით სწორკუთხა ა-ები. ა-ის მალი ხშირად 100 *მ*-ს აღემატება. დანიშნულების მიხედვით განასხვავებენ ა.-საცავსა და ა.-სახელოსნოს. ა.-საცავს იყენებენ თვითმფრინავებისა და შვეულმფრენების სადგომად, მათი ტექ. მომსახურებისა და პროფილაქტ. დათვალიერებისათვის, აგრეთვე მოსახსნელი და სათადარიგო ნაწილების შესანახად; ა.-სახელოსნოს კი — თვითმფრინავების, შვეულმფრენებისა და ავიაძრავების სარემონტოდ. ა. შეიძლება იყოს სტაციონარული (აგებენ მუდმივ აეროდრომებზე, საბაზო აეროპორტებსა და შვეულმფრენების სადგურებში. ნახ.); დროებითი (უმეტესად ხის კონსტრუქციისა); ასაწყობ-დასაშლელი (საველე აეროდრომებისათვის). ა. აღჭურვილია ამწევ-სატრანსპ. მოწყობილობით, სიგნალიზაციის, ავტომ. ხანძარსაქრობი და სხვა საშუალებებით. თანამედროვე ა-ები არქიტექტურულად მაღალმხატვრული ნაგებობებია. მაგ., ცნობილია პ. ლ. *ნერვის* მიერ 1930—50 იტალიაში აგებული ა-ები და სხვ.

**ანგარია** (ლათ. angaria, ბერძ. angareia — ცხენის ფოსტა<სპარს. ანგარი— ცხენოსანი მალემსრბოლი), 1. საერთაშორისო სამართალში — მეომარი სახელმწიფოს მიერ ნეიტრალური სახელმწიფოს სავაჭრო გემის თუ სხვა სატრანსპ. საშუალების რეკვიზიცია ომის საჭიროებისათვის. ა-ის უფლება (jus angariae) აღიარებული იყო შუა საუკ. საერთაშ. სამართალში; XVII—XVIII სს. საზღვ. სახელმწიფოები ურთიერთშეთანხმებით უარს ამბობდნენ მასზე. ჰააგის V კონვენციით (1907) ა. ნეიტრალიტეტის უხეშ დარღვევად იქნა მიჩნეული. დასაშვებად, ისიც უკიდურესი აუცილებლობისას, ჩაითვალა მხოლოდ რკინიგზის მოძრავი შედგენილობის რეკვიზიცია. ამ შემთხვევაშიც მეომარი სახელმწიფო მოვალეა სრული კომპენსაცია გადაუხადოს დაზარალებულს. ა-ის აკრძალვა არაერთხელ იყო უგულებელყოფილი ბურჟ. სახელმწიფოთა მიერ. მაგ., I მსოფლიო ომის დროს, 1918, ინგლისმა და აშშ-მა მოახდინეს მათ ნავსადგურებში მდგარი ჰოლანდ. გემების რეკვიზიცია. 2. რომის იმპერიაში — სახელმწ. ტვირთზიდვისათვის საპალნის ცხოველთა მიწოდების ბეგარა. ბიზანტ. და შუა საუკ. ევრ. ზოგიერთ ქვეყანაში ა. ეწოდებოდა სხვა სახელმწ. ბეგარასაც (მუშაობა გზების, ხიდების, ციხეების მშენებლობაზე), აგრეთვე საბატონო ბეგარას.

*გ. ჟვანია.*

**ანგარიდა,** ანგარისი (მდ. ანგარის მიხედვით), ჩრდ. აზიის ტერიტორიაზე გვიანდ. პალეოზ. და, ნაწილობრივ, მეზოზ. ერაში არსებული კონტინენტი. ა-ს *გონდვანისაგან* ყოფდა *ტეთისის* ზღვა.

**ანგარის კასკადი,** მძლავრი ჰიდროელექტროსადგურების კასკადი სსრკ-ში მდ. ანგარაზე, რ-საც წყლის ენერგიის უდიდესი პოტენციური მარაგი აქვს. ამ მარაგის ასათვისებლად დაპროექტებულია 6 ჰესი, რ-თა საერთო სიმძლავრე იქნება 14 მლნ. *კვტ.* და ელექტროენერგიის საშ. წლ. გამომუშავება — 70 მლრდ *კვტ·სთ.* ხელსაყრელი ადგილმდებარეობის გამო ა. კ-ის მაღალდაწნევიანი კაშხლების მშენებლობაში სამშენებლო სამუშაოების ხვედრითი მოცულობა შედარებით უმნიშვნელოა, რაც ა. კ-ის ჰიდროელექტროსადგურებში იაფი ელექტროენერგიის მიღების საშუალებას იძლევა. ა. კ-ის პირველი საფეხური *ირკუტსკის ჰიდროელექტროსადგური* (სიმძლავრე 660 *მგვტ*) ნაექსპლუატაციოდ გადაეცა 1958. მეორე და მესამე საფეხურებია სუხოვისა და ტელმის მშენებარე ჰესები (თითოეულის დაპროექტებული სიმძლავრეა 400 *მგვტ,* ელექტროენერგიის საშ. წლ. მთლიანი გამომუშავება — 3,4 *ტვტ·სთ*), მეოთხე საფეხური — *ბრატსკის ჰიდროელექტროსადგური* (1966 მიაღწია სიმძლავრეს — 4,1 *გვტ*), მეხუთე საფეხურია უსტ-ილიმსკის ჰიდროელექტროსადგური (მდ. ილიმზე, სიმძლავრე 4,3 *გვტ,* ელექტროენერგიის საშ. წლ. გამომუშავება 21,8 *ტვტ·სთ*). ა. კ-ის ბოლო საფეხურია ბოგუჩანის ჰესი (საშ. მრავალწლ. გამომუშავება 18 *ტვტ·სთ-მდე*). ა. კ-ის ელექტროენერგიის ბაზაზე მდ. ანგარის აუზში ვითარდება ენერგოტევადი დიდი სამრეწვ. კომპლექსები (ალუმინის, ტიტანის, მაგნიუმისა და სხვ.). ა. კ-ის ჰესები ცენტრ. ციმბირის ერთიანი ენერგეტ. სისტემის საფუძველია.

**ანგარის ქედი,** ქედი რსფსრ ირკუტსკის ოლქში. გადაჭიმულია 800 *კმ*-ზე შუა ციმბირის ზეგნის სამხრ.-აღმ. ნაწილში, აღმ. საიანის მთისწინეთიდან მდ. ქვემო ტუნგუსკის აუზამდე. სიმაღლე 1022 *მ*-მდე. შედგება რამდენიმე პარალელური სერისაგან. აგებულია ქვედაპალეოზ. კარბონატული და ტერიგენული ნალექებით. გვხვდება ინტრუზიებიც, რ-თა გადაკვეთისას მდ. ანგარა და მისი შენაკადები ჭორომებს აჩენენ. ა. ქ-ის ჩრდ.-აღმ. ნაწილში ლარიქსიანი ტაიგაა, სამხრ.-დას. ნაწილში ფიჭვის ტყეებში შერეულია სოჭი და კედარი. რკინის მადნის საბადოები.

**ანგარიშგება,** საწარმოს, დაწესებულების ან ორგანიზაციის მუშაობის შედეგების დამახასიათებელ მაჩვენებელთა სისტემა. ა-ს ადგენენ მიმდინარე აღრიცხვის მონაცემების მიხედვით და წარუდგენენ შესაბამის ზემდგომ და სტატისტ. ორგანოებს. ა. საწარმოთა, დაწესებულებათა და ორგანიზაციათა საქმიანობის ოპერატ. ხელმძღვანელობის საფუძველი და ამასთან სტატისტ. დაკვირვების ერთ-ერთი ძირითადი ფორმაა. საწარმოთა საქმიანობის მიხედვით ა. შეიძლება იყოს ძირითადი საქმიანობისა და კაპიტ. მშენებლობის; წარდგენის პერიოდულობის მიხედვით კი— წლისშიგა (ყოველდღიური, კვირეული, თვიური, კვარტალური, ნახევარწლიური) და წლიური; მაჩვენებლების ეკონ. შინაარსის მიხედვით—სტატისტ. და ბუხჰალტრული. სტატისტ. ა-ის სახეებია: საერთოსახელმწ. და შიგაუწყებრივი. ყველა საწარმო და ორგანიზაცია ვალდებულია წარუდგინოს საერთო-სახელმწ. ა. თავის ზემდგომ ორგანოსა და ცენტრ. სტატისტ. სამმართველოს ადგილ. ორგანოს დადგენილ ვადებში. შიგაუწყებრივი ა. საჭიროა უწყების ოპერატ. ხელმძღვანელობისათვის. ა-ის ფორმებს და წარდგენის ვადებს ამტკიცებს სსრკ ფინანსთა სამინისტრო და სსრკ ცსს. სსრკ-ში, სადაც ა-ის ერთიანი სისტემაა, დიდი ყურადღება ექცევა ა-ის მაჩვენებელთა რაოდენობის შემცირებასა და სისტემის გამარტივებას. სოციალიზმის პირობებში ა. სახ. მეურნ. განვითარების გეგმების შედგენის აუცილებელი წინაპირობა და ამ გეგმების შესრულების სისტემ. კონტროლის მთავარი საშუალებაა.

**ანგარიშგებითი ბალანსი,** იხ. *ბუხჰალტრული ბალანსი.*

**ანგარიშსწორება,** საწარმოების, ორგანიზაციების, დაწესებულებების ან მოსახლეობის მიერ პროდუქციის შეძენისას, ან ამა თუ იმ სახის მომსახურებისათვის ნაღდი ფულის გადახდა ან უნაღდო გადარიცხვა. ა-ის საშუალებით ხდება სამეურნეო საშუალებათა წრებრუნვა. ა. პროდუქციის წარმოება-განაწილების აღრიცხვისა და კონტროლის მნიშვნელოვანი საშუალებაა. სსრკ-ში ა. ორგანიზებული და რეგლამენტირებულია სახელმწიფოს მიერ. ქვეყნის ა-ის ცენტრია სსრკ სახელმწ. ბანკი, რ-იც არეგულირებს და ხელმძღვანელობს მას. ნაღდი ფულით ა. უპირატესად მოსახლ. ფულადი შემოსავალ-გასავლის სფეროს ემსახურება (ხელფასი, საცალო სავაჭრო ქსელიდან საქონლის გაყიდვა, ბინის ქირა, კომუნ. მომსახურების ანაზღაურება და სხვ.). უნაღდო ა-ს ძირითადად სახელმწ., კოოპერაციულ და სხვა საზ. ორგანიზაციები შორის სამეურნეო ურთიერთობათა სფეროში იყენებენ. უნაღდო ა-ით ხორციელდება აგრეთვე ურთიერთობა სამეურნეო ორგანიზაციასა და საფინანსო-საკრედიტო ორგანოებს შორის. განსაზღვრულ შემთხვევაში, ისიც ნებაყოფლობითი პრინციპით, შემნახველ სალაროს შეუძლია უნაღდო ა-ით ჩარიცხოს მეანაბრის პირად ანგარიშზე მისი ხელფასი, ჰონორარი ან სხვა პირადი შემოსავალი, აგრეთვე მეანაბრის პირადი ანგარიშიდან, მისივე განკარგულებით, შესაბამის ანგარიშზე გადარიცხოს ბინის ქირა, კომუნ. და სხვ. მომსახურების ხარჯები და ა. შ.

*ლიტ.*: Кравчук М. И., Организация расчетов на предприятии, М., 1969.

**ანგარიშსწორებითი ბალანსი,** უცხო ქვეყნებთან ამა თუ იმ სახელმწიფოს სავაჭრო-ეკონ. და სხვაგვარ ურთიერთობათა შედეგად წარმოქმნილ მოთხოვნა-ვალდებულებების თანაფარდობა გარკვეული პერიოდის (მაგ., წლის) ან განსაზღვრული თარიღისათვის (მაგ., წლის დასაწყისი). ა. ბ. მოიცავს სხვა ქვეყნების მიმართ მოცემული ქვეყნის ყველა ვალდებულებასა და მოთხოვნას ფულადი გამოხატულებით, მათი განაღდების ვადის მიუხედავად. ამით ა. ბ. განსხვავდება *საგადასახდელო ბალანსისაგან,* რ-იც მხოლოდ განაღდებულ გადასახდელებს ასახავს. ა. ბ-ში შედის: სავაჭრო ბალანსი (საქონლის ექსპორტისა და იმპორტის


ზ. ანგარეტისი.


ანგარი. ძირითადი კორპუსის შიდა ხედი.

ბალანსი), მომსახურებათა ბალანსი (საერთაშორისო საზღვაო, სამდინარო, სარკინიგზო გადაზიდვების, საფოსტო და სატელეგრაფო კავშირგაბმულობისა და სხვ.), ტურიზმის ხარჯები და შემოსავალი, საზღვარგარეთის ინვესტიციების ხარჯები და შემოსავალი, მთავრობის შემოსავალი და სხვ. ა. ბ-ს ორი მხარე აქვს: აქტივი (რ-შიც შედის აქციები, ობლიგაციები, თამასუქები, მიმდინარე ანგარიშები და ანაბრები უცხოეთის ბანკებში, ყველა ინვესტიცია და მოთხოვნა უცხო სახელმწიფოს მიმართ) და პასივი (რ-იც აერთიანებს მოცემული ქვეყნის ყველა ვალდებულებას უცხო ქვეყნის მიმართ და უცხოელთა ინვესტიციებს ამ ქვეყანაში). ამ ორი მხარის ჯამებს შორის სხვაობა არის ა. ბ-ის *სალდო*, რ-იც შეიძლება იყოს აქტიური, როცა მოთხოვნათა თანხა აღემატება ვალდებულებათა თანხას, და პასიური, როცა ვალდებულებათა თანხა აღემატება მოთხოვნების თანხას.

**ანგარიშსწორების აკრედიტიული ფორმა,** უნაღდფულო ანგარიშსწორების ერთ-ერთი ფორმა სსრკ-ში. შემოღებულია 1931 მხოლოდ საქალაქთაშორისო გადასახდელებისათვის (გაგზავნილ საქონელზე, გაწეულ მომსახურებაზე). ა. ა. ფ-ის დროს მყიდველი თავის მომსახურე ბანკს ავალებს *აკრედიტივის* გახსნას. ამ დავალების საფუძველზე ბანკი მყიდველის ანგარიშიდან წინასწარ ჩამოწერს განსაზღვრულ თანხას, ცალკე ანგარიშზე ჯავშნის (ადეპონირებს) მას და აკრედიტივის გახსნას აცნობებს მომწოდებლის ბანკს, ეს უკანასკნელი კი — თვით მომწოდებელს. მომწოდებელი აგზავნის პროდუქციას და გასანაღდებლად წარადგენს ბანკში საგადასახდელო დოკუმენტებს. მომწოდებლის ბანკი ანაღდებს მათ მყიდველის ბანკის მიერ დაჯავშნული თანხის ხარჯზე. აკრედიტივიდან ანგარიშის განაღდებას ატყობინებენ მყიდველის ბანკს მყიდველის ანგარიშიდან შესაბამისი თანხის საბოლოოდ ჩამოსაწერად. აკრედიტივის ვადა 25 კალენდარული დღეა, ცალკეულ შემთხვევაში კი — 45. აკრედიტივით ანგარიშსწორება ხდება მხოლოდ ერთ მომწოდებელთან და არ შეიძლება მისი გაფორმება სხვაზე. აკრედიტივით ანგარიშსწორების აბსოლ. თანხა სისტემატურად იზრდება, თუმცა მისი წილი მთელს ანგარიშსწორებაში მაინც უმნიშვნელოა და 1%-ს არ აღემატება. ეკონ. რეფორმის პირობებში ა. ა. ფ-ზე გადაყვანის უფლება აქვს მომწოდებელს, რ-საც შეუძლია ამ გზით იმოქმედოს ურჩ გადამხდელზე. აკრედიტივით ანგარიშსწორებას მეანაბრეებთან შემნახველი სალაროებიც მიმართავენ.

**ანგარიშსწორების ანგარიში,** საბანკო ანგარიში, რ-საც სსრკ სახელმწ. ბანკის დაწესებულებები ხსნიან სამეურნეო ანგარიშზე მყოფი, დამოუკიდებელი ბალანსის მქონე საწარმოებისა და სამეურნეო ორგანიზაციების საჭიროებათათვის. პრაქტიკაშია 1931-იდან. ა. ა-ზე თავს იყრის საწარმოებისა და ორგანიზაციების ფულადი სახსრების ძირითადი ნაწილი. ა. ა-იდან საწარმო ან ორგანიზაცია ანგარიშს უსწორებს მომწოდებლებს, ბანკს, ზემდგომ ორგანოებს, გასცემს ხელფასს და იხდის სხვადასხვა გადასახდელებს (კაპიტალდაბანდებების გარდა) და ა. შ.

**ანგარიშსწორების აქცეპტური ფორმა,** უნაღდფულო ანგარიშსწორების ერთ-ერთი ძირითადი ფორმა სსრკ და სოციალ. ქვეყნებში. სსრკ-ში მოქმედებს 1931-იდან. ა. ა. ფ-ის დროს მომწოდებელი გაგზავნილ მატერ. ფასეულობათა ან გაწეული მომსახურების ასანაზღაურებლად მყიდველის (შემკვეთის) სახელზე გამოწერს ანგარიშს (სასაქონლო-სატრანსპ. ზედდებულს) და საგადასახდელო მოთხოვნას, რ-იც ანგარიშსწორების ყველა აუცილებელ რეკვიზიტს შეიცავს, და *ინკასოზე* აბარებს თავის ბანკს. ეს უკანასკნელი საგადასახდელო მოთხოვნას უგზავნის მყიდველის (შემკვეთის) ბანკს გასანაღდებლად. საგადასახდელო მოთხოვნას ანაღდებენ მყიდველის *აქცეპტით.* აქცეპტისათვის მყიდველს ეძლევა გარკვეული ვადა (3 სამუშაო დღე). მყიდველს უფლება აქვს უარი განაცხადოს აქცეპტზე და საგადასახდელო მოთხოვნის განაღდებაზე მიწოდების ხელშეკრულების ან კანონმდებლობის დარღვევის გამო, რასაც ბანკი ამოწმებს და ადასტურებს. მყიდველის აქცეპტის პირობებში საგადასახდელო მოთხოვნით გათვალისწინებულ თანხას ჩამოსწერენ მყიდველის ანგარიშიდან და გადარიცხავენ მომწოდებლის ანგარიშზე. აქცეპტი შეიძლება იყოს დადებითი და უარყოფითი. დადებითი აქცეპტის დროს განაღდება ხდება მყიდველის მხოლოდ წერილობითი თანხმობით; უარყოფითი აქცეპტის დროს საგადასახდელო მოთხოვნა აქცეპტირებულად ითვლება, თუ დადგენილ ვადაში მყიდველი წერილობით არ განაცხადებს უარს აქცეპტზე. ამჟამად მეურნეობრივ პრაქტიკაში გავრცელებულია უარყოფითი აქცეპტი.

**ანგარიშსწორების პალატა,** სპეც. დაწესებულება, რ-იც ახორციელებს უნაღდფულო ურთიერთანგარიშსწორებას მის წევრ ბანკებსა და საწარმოებს შორის. ცნობილია საბანკო, საფონდო ბირჟის, ცალკეულ საქონელზე ხელშეკრულებისა და სხვა სახეობის ა. პ-ები. ამათგან მთავარია საბანკო ა. პ., რ-იც ასრულებს ბანკებს შორის ურთიერთანგარიშსწორებას. ა. პ. თავისი წევრი ბანკების ურთიერთმოთხოვნათა დაფარვით აღწევს მიმოქცევის საშუალებათა და, განსაკუთრებით, ბრუნვაში ნაღდი ფულის ეკონომიას. პირველი ა. პ. დაარსდა ლონდონში (1775), შემდეგ ნიუ-იორკში (1852), პარიზში, ვენაში, ბუდაპეშტში (1872), ბერლინში (1883). რევოლუციამდელ რუსეთში ა. პ-ის ფუნქციებს ასრულებდა სახელმწ. ბანკის პეტერბ. კანტორის ანგარიშსწორების განყ-ბა (1898). სსრკ-ში ა. პ-ის ფუნქციებს სსრკ სახელმწ. ბანკი ასრულებს.

**ანგარიშსწორების წიგნაკი,** სსრკ-ში საწარმოს ადმინისტრაციის მიერ მუშა-მოსამსახურისთვის გაცემული დოკუმენტი, რ-შიც იწერება შრომითი ხელშეკრულების ძირითადი პირობები (თანამდებობა, განაკვეთი ან სატარიფო თანრიგი და სხვ.), აღინიშნება ყოველთვიური შემოსავალი (ძირითადი ხელფასი, პრემია, ზედმეტი სამუშაოს ანაზღაურება და სხვ.) და ცვლილებები შრომის პირობებში. გაიცემა მუშაობის დაწყებიდან 5 დღის შემდეგ.

**ანგარიშ-ფაქტურა,** დოკუმენტი, რ-ის საფუძველზეც ხდება ანგარიშსწორება მიმწოდებელსა და გადამხდელს შორის სასაქონლო-მატერ. ფასეულობის, მომსახურებისა და შესრულებული სამუშაოსათვის. სსრ კავშირში დადგენილია ა.-ფ-ის ერთიანი სტანდ. ფორმა.

**ანგარიშწარმოება,** იხ. *ბუხჰალტრული აღრიცხვა.*

**ანგარიშწარმოების სისტემები,** ბუხჰალტრული აღრიცხვის სისტემები. პრაქტიკაში გავრცელებულია ანგარიშწარმოების მარტივი და ორმაგი სისტემა. მარტივი სისტემა ასახავს საწარმოს სამეურნეო საშუალებებში მომხდარ ცვლილებებს ამ საშუალებების წარმოქმნის წყაროებთან კავშირის გარეშე, ე. ი. აღრიცხავს მხოლოდ შემოსავლისა და გასავლის ოპერაციებს. მას იყენებენ ისეთ კოოპ. ორგანიზაციებში, სადაც სამეურნეო საქმიანობა მცირეა. ანგარიშწარმოების ორმაგი სისტემა კი ასახავს საწარმოს სამეურნეო საშუალებების ცვლილებებს (შემოსავალ-გასავალს) ამ საშუალებების წარმოქმნის წყაროებთან მჭიდრო კავშირში. იგი ანგარიშწარმოების მთავარი სისტემაა სსრკ-ში.

**ანგარიშწარმოების ფორმები,** იხ. *ბუხჰალტრული აღრიცხვის ფორმები.*

**ანგარსკი,** ქალაქი (1951-იდან) რსფსრ ირკუტსკის ოლქში, მდ-ების კიტოისა და ანგარის შესართავთან, ირკუტსკიდან 50 *კმ*, რკინიგზის სადგ. ციმბირის მაგისტრალზე. 1974 წ. — 224 ათ. მცხ. (1959 წ. — 135 ათ.). 1954-იდან მუშაობს მსხვილი ნავთობქიმ. კომბინატი (ნავთობპროდუქტები, მინერ. სასუქები, ხელოვნური ბოჭკო და სხვ ). პლასტმასის წარმოება, საშენ მასალათა მრეწვ., ხის დასამუშ. საწარმოები, ელექტრომექან. ქ-ნა, სამკერვალო ფ-კა და ხორცკომბინატი. ირკუტსკის პოლიტექ. ინ-ტის ფილიალი, პოლიტექნიკუმი, მსუბუქი მრეწვ. ტექნიკუმი, სამედ. სასწავლებელი.

**ანგასი** (საკ. სახელწ. კერანგი ან კარანგმა), ხალხი ნიგერიაში, ენითა და კულტურით მათთან ახლომდგარ ანკვესა (საკ. სახელწ. კემაი) და სურას ხალხთან ერთად ცხოვრობენ პანქშინის ოლქში. რაოდ. 400 ათ. (1967, შეფასება). ლაპარაკობენ ჰაუსას ჯგუფის ენაზე. რელიგია — ისლამი (სუნიტური). მოსახლ. უმრავლესობა მისდევს მიწათმოქმედებას (ფეტვი, სორგო, ბრინჯი და სხვ.), მთიან რ-ნებში მესაქონლეობას. ანგასი, ანკვე, სურა და ზოგიერთი სხვა მეზობელი ხალხები ჰაუსა ხალხს ერწყმიან.

**ანგელინა** პრასკოვია ნიკიტას ასული (30. XII. 1912, სტარობეშევო, დონეცკის ოლქი, — 21. I. 1959, მოსკოვი), ქალთა პირველი სატრაქტორო ბრიგადის ორგანიზატორი და ბრიგადირი სსრკ-ში (1933). სკკპ წევრი 1937-იდან. სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1946). ორგზის სოციალ. შრომის გმირი (1947, 1958). 1940 დაამთავრა მოსკ. ტიმირიაზევის სახ. სას.-სამ. აკადემია. დაჯილდოებულია სამი ლენინის ორდენით. ა. იყო სსრკ I—V მოწვევათა უმაღლესი საბჭოს დეპუტატი, სკკპ XVIII—XXI ყრილობათა დელეგატი. ავტორია წიგნისა „საკოლმეურნეო მინდვრების ადამიანები“ (1948).

**ანგელნური ჯიში** მსხვილი რქოსანი საქონლისა, სარძეო მიმართულების ჯიში. გამოყვანილია გერმანიაში ნ.-კ. ანგელნზე. აქვს სარძეო საქონლისათვის დამახასიათებელი ექსტერიერი. ფერად სხვადასხვა ელფერის წითელია. კუროს ცოცხალი მასა 650—750 *კგ*, ფურისა 440—460 *კგ*; მერძეულობა 3000—3500 *კგ*, მაქს.—4500 *კგ*-მდე; რძის ცხიმიანობა 4%. ა. ჯ. რუსეთში XIX ს. შემოიყვანეს. ფართოდ გამოიყენეს სტეპის წითელ, ბელორ., ლატვიურ, ლიტვურ და ესტონურ ჯიშებთან შესაჯვარებლად. წმინდა ა. ჯ. გვხვდება მხოლოდ უკრ. სსრ და უდმ. ასსრ ზოგიერთ მეურნეობაში.

**ანგელოზა** (Angelica), ორ- ან მრავალწლოვან ბალახოვან მცენარეთა გვარი ქოლგოსანთა ოჯახისა. აქვს 2 *მ*-მდე სიმაღლის ღერო, დიდი ზომის ფესვთანური ფოთლები და თეთრი, ზოგჯერ ვარდისფერი ყვავილები. აერთიანებს 50-მდე სახეობას. მათგან სსრკ-ში გვხვდება 17, საქართველოში — სუბალპ. მდელოებზე, ტყისპირებსა და ველობებზე კი 2 — A. tatianae და A. pachyptera, რ-ებიც კავკ. ენდემებია. ნორჩ მცენარეს საქონელი ძოვს. იყენებენ სასილოსედ. ნაყოფი შეიცავს კუმარინს.

**ანგელოზი** (ბერძნ. angelos,—შიკრიკი, მაცნე), ღვთის ზეციური მსახური, ადამიანის სახის მქონე ფრთოსანი არსება; მაცნე, შუამავალი ღმერთსა და ადამიანებს შორის იუდაისტურ, ქრისტიანულ, მაჰმადიანურ და სხვ. მითოლოგიაში. რელიგ. წარმოდგენით ა-ები უკვდავნი არიან, შესწევთ მომავლის გამოცნობის უნარი, ცხოვრობენ „უხილავ ქვეყანაში“. ა-ის კულტი მონოთეისტურ რელიგიაში შერწყმულია



ანგელოზი. დავით გარეჯის უდაბნოს მთავარი ეკლესია. სამხრ. კონქის მოხატულობა. ფრაგმენტი. X ს.

კეთილი და ბოროტი „სულების" კულტთან, რ-იც გავრცელებული იყო წარმართულ რელიგიებში. არეოპაგიტიკულ წიგნებში (იხ. *არეოპაგიტიკა*) ა-ები ბიზანტ. სამეფო კარის მოხელეთა 9 რანგის მსგავსად 9 დასად დაიყო — არქანგელოზები (მთავარანგელოზები), ქერუბიმები, სერაფიმები და სხვ.

ა-ების გამოსახულება ქრისტ. ხელოვნებაში ადრეული პერიოდიდანვეა ცნობილი. ქართულ ხელოვნებაში ა-ის ბარელიეფები გვხვდება ჯერ კიდევ V—VI სს-ში (მაგ. წებელდის კანკელი, გულრიფშის რ-ნი), კედლის მხატვრობაში კი ყველაზე ადრინდელი შემორჩა X ს-იდან (*დავითგარეჯი*).

ქრისტ. რელიგ. ზეგავლენით ქართველთა მრავალ წარმართულ ღვთაებას ა. შეერქვა. გაჩნდა სახლის ანუ ფუძის ა., გორის ა., მუხის ა., საქონლის ა. და სხვ. მათს კულტს ძვ. საქართველოში „უჩინოთა" (უხილავთა) მსახურება ეწოდებოდა.
ა. *სოხაძე*.

**ანგელოსები** (Angeloi), ბიზანტ. იმპერატორთა დინასტია (1185—1204), მსხვილ მემამულეთა წრიდან. ხელისუფლება მოიპოვეს *ანდრონიკე I* კომნენოსის დამხობის შემდეგ. ა. იმპერიას განაგებდნენ რთულ საგარეო და საშინაო პოლიტ. ვითარებაში. ვერ შეძლეს პროვინციების სეპარატიზმის დათრგუნვა. ეყრდნობოდნენ დიდგვაროვან მოხელეთა ფენებს, გაადიდეს გადასახადები. მოიგერიეს სიცილიელი ნორმანების თავდასხმა, მაგრამ დამარცხდნენ სელჩუკებთან ბრძოლაში. ა-ის მმართველობის დროს განხორციელდა ჯვაროსანთა III და IV (1202—04) ლაშქრობა, რ-ებმაც მკვეთრი ანტიბიზანტიური ხასიათი მიიღო. ჯვაროსნების მიერ კონსტანტინოპოლის გარემოცვის დროს (1204) შეთქმულებმა ა-ის უკანასკნელი წარმომადგენლები—ისაკ II და ალექსი IV დახოცეს. ა-ის დინასტია დაემხო. ა-ის დინასტიის წარმომადგენლები იყვნენ: დინასტიის დამაარსებელი ისაკ II (მეფობდა 1185—95; 1203—04), მისი ძმა ალექსი III (1195—1203), რ-მაც დააბრმავა და ტახტიდან ჩამოაგდო ისაკ II და ისაკის ძე და თანამმართველი ალექსი IV (1203—1204).

**ანგინა** (ლათ. ango — ვუჭერ, ვახრჩობ), მწვავე ინფექციური დაავადება; ხახის ლიმფოიდური ქსოვილის, უმეტესად ნუშურების, ანთება. იწვევს დამაჩირქებელი კოკები — სტრეპტოკოკები, უფრო იშვიათად სტაფილოკოკები ან პნევმოკოკები. შესაძლებელია გამოიწვიოს ვირუსმაც. ხელშემწყობი ფაქტორებია: გაცივება, ინფექციური დაავადება (მაგ., გრიპი), ქრონ. *ტონზილიტი* და სხვ. უფრო ხშირია გაზაფხულსა და შემოდგომაზე. საინკუბაციო პერიოდი გრძელდება რამდენიმე საათიდან რამდენიმე დღემდე. ახასიათებს ყელის ტკივილი, განსაკუთრებით ყლაპვის დროს, საერთო სისუსტე, ტემპ-რის აწევა, სახსრებისა და თავის ტკივილი, შემცივნება. განარჩევენ კატარულ, ლაკუნურ, ფოლიკულურ, აპკოვან-წყლულოვან და ფლეგმონურ ა-ს. ა. გაურთულებლად ჩვეულებრივ 3—5 დღეში ჩათავდება, მძიმედ მიმდინარე ფლეგმონური ა. კი ზოგჯერ 1—2 თვემდე გრძელდება. ა. შეიძლება გართულდეს და გამოიწვიოს ხახასთან ახლომდებარე ორგანოების (შუა ყურის, ხორხისა და სხვ.) მწვავე ანთება, სახსრების, ზოგიერთი ორგანოს (გული, თირკმელი, ღვიძლი და სხვ.) ან სისტემის დაზიანება და ტოქსიკურ-ალერგიული დაავადებანი (რევმატიზმი და სხვ.). ა. შეიძლება იყოს რომელიმე ინფექციური (ქუნთრუშა, დიფთერია) ან სისხლის დაავადების (ლეიკოზი) ერთ-ერთი ნიშანიც. ა. იმუნიტეტს არ ტოვებს. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: წოლითი რეჟიმი, მსუბუქი, ვიტამინებით მდიდარი თბილი საკვები, დიდი რაოდენობით თბილი სითხე, ხილის წვენი; მედიკამენტებიდან — სულფანილამიდური პრეპარატები, ანტიბიოტიკები, ყელში გამოსავლები საშუალებანი; ორგანიზმის დესენსიბილიზაციისათვის, ალერგიული მოვლენების მოსახსნელად — დიმედროლი, პიპოლფენი, სუპრასტინი და სხვ. პ რ ო ფ ი ლ ა ქ ტ ი კ ა: დაზიანებული კბილებისა და ნუშურების მკურნალობა, ორგანიზმის გაკაჟება.

*ლიტ.*: ხ უ ც ი შ ვ ი ლ ი ვ., ყელის, ყურის და ცხვირის სნეულებანი, თბ., 1954; Т р у т н е в В. К., Ангина, М., 1959.
ა. *ხელაშვილი*.

**ანგიო...** (ბერძნ. angeion — ჭურჭელი), რთული სიტყვის პირველი შემადგენელი ნაწილი. მნიშვნელობით შეესაბამება სიტყვას „ძარღვი". მაგ., ანგიოგრაფია, ანგიონევროზი, ანგიოსპაზმი და მისთ.

**ანგიოგრაფია** (*ანგიო*... და ... *გრაფია*), სხვადასხვა ორგანოს (თავის ტვინი, ფილტვი, გული, თირკმელი და სხვ.) სისხლძარღვთა გამოკვლევის რენტგენოლოგიური მეთოდი. სისხლძარღვთა სისტემაში შეჰყავთ ადამიანის ორგანიზმისათვის უვნებელი კონტრასტული ნივთიერება, რ-იც რენტგენოგრამაზე იძლევა სისხლძარღვთა კონტურის ჩრდილს. ა-ს იყენებენ სისხლძარღვთა და მათთან მიმდებარე ქსოვილების დაავადებათა გამოსავლენად.


ანგიოგრაფია. თავის ტვინის გვერდითი ანგიოგრამა.

**ანგიომა** (*ანგიო*.. და . .*ომა*), სისხლძარღვების ან ლიმფური ძარღვებისაგან განვითარებული კეთილთვისებიანი სიმსივნე. მ ა რ ტ ი ვ ი ა. თანდაყოლილი ბრტყელი წარმონაქმნია კანში ან ლორწოვან გარსში; კ ა ვ ე რ ნ უ ლ ი ა. ჩნდება კანქვეშა ქსოვილში და შინაგან ორგანოებში. ზოგჯერ ა. იწვევს ძლიერ სისხლდენას. სწრაფი ზრდის შემთხვევაში საჭიროა ქირურგ. ჩარევა (ოპერაც. მოცილება ან თერმოკაუტერით მოწვა).

**ანგიონევროზი** (*ანგიო*... და *ნევროზი*) სისხლძარღვთა ინერვაციის ფუნქციური მოშლა. ახასიათებს კანის უეცარი გაფერმკრთალება ან გაწითლება, ზოგჯერ მწვავე შეშუპება, კიდურების დაბუჟება, ოფლიანობა და სხვა უსიამოვნო შეგრძნება. გვხვდება ნევროზისა და ფსიქოზის დროს.

**ანგისა,** ა ნ გ ე ს ა, სოფელი აჭარის ასსრ ხელვაჩაურის რ-ნში (კახაბრის სოფსაბჭო), შავი ზღვის ნაპირზე, მდ. ჭოროხის მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 4 *მ*, ხელვაჩაურიდან 7 *კმ*. კახაბრის მერძევეობის საბჭ. მეურნეობა (მეცხოველეობა, მეჩაიეობა, მეციტრუსეობა). რვაწლ. სკოლა, ბ-კა, კულტსახლი (კინოდანადგარი), მედპუნქტი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**ანგკორ-ვატი,** ინდუისტური ტაძარი კამბოჯაში, ანგკორ-თომის მახლობლად. მსოფლიოში ერთ-ერთი უდიდესი საკულტო ნაგებობა. შედის *ანგკორის* ხუროთმოძღვრულ კომპლექსში. აგებულია ღმერთ ვიშნუს სახელზე XII ს-ში, სურიავარმან II-ის დროს, რ-იც აქვე უნდა იყოს დაკრძალული. შემდეგ იყენებდნენ ბუდისტები. XV ს-იდან აღარ მოქმედებს. ა.-ვ-ის კოშკების სილუეტი გამოსახულია კამბოჯის ეროვნ. გერბზე.

**ანგკორ-თომი** (Angkor-Thom), კამბოჯის დედაქალაქი XII ს-იდან XV ს. I ნახ-მდე (თანამედროვე პროვ. სიემრეაპის ტერიტორიაზე). აშენდა *ჯაიავარმან VII-ის* დროს, XII ს. ბოლოს. 1431 ა. დაიპყრეს სიამელებმა, ამ დროიდან დაიწყო მისი დაცემა. ამჟამად მკვდარი ქალაქია. შედის *ანგკორის* არქიტ. კომპლექსში.

**ანგკორი,** IX—XIII სს. ხუროთმოძღვრული კომპლექსი ქ. სიემ-რეაპის მახლობლად (კამბოჯა). შეიქმნა ქმერების ფეოდ. სახელმწიფოს აყვავების პერიოდში. შემორჩენილია სატახტო ქალაქების იაშოდხარაპურის (დაარსდა IX ს. დასასრულს) და *ანგკორ-თომის* (XII ს. დასასრული—XIII ს.) ნანგრევები, ქვის ტერასები და სატაძრო ანსამბლები. ა-ის ერთ-ერთი უდიდესი ანსამბლია *ანგკორ-ვატი* (1300 *მ* × 1500 *მ*, სიმაღლე 66 *მ*; დაახლ. 1113—50). მთავარ ტაძარს გარს ერტყმის ტერასებად განლაგებული სვეტებიანი გალერეების 3 მწკრივი. ა-ის კომპლექსში შედის აგრეთვე გეგმით კვადრ. ქ. ანგკორ-თომი (ფართობი 9 *კმ*$^2$), რ-ის ცენტრში აგებული ბაიონის ტაძრისაკენ ქალაქის კარებიდან ოთხი ქუჩა მიემართება. ბაიონის 54 კოშკი და ჭიშკრის 5 კოშკი შემკულია ადამიანის 2,4 *მ*-იანი სკულპტურული სახეებით. ა-ში უხვად არის გამოყენებული ქვაში ნაკვეთი რელიეფი, ქანდაკება; ტაძრების გალერეების კედლები შემკულია ბატალური და საყოფაცხოვრებო სცენების ამსახველი მოხატულობით.


ანგკორი. ბაიონის ტაძრის კოშკი. XII—XIII სს.


ანგკორ-ვატის ტაძარი. დაახლ. 1113—50. საერთო ხედი.

**ანგლები** (ლათ. Anglii), ძველი, ჩრდ. გერმანული ტომი. პირველად იხსენიება ტაციტუსის „გერმანიაში" (I ს. დამლევი) და პტოლემეს „გეოგრაფიაში" (II ს.). IV ს. და V ს. პირველ ნახევარში ცხოვრობდნენ იუტლანდიის ნ.-კ. სამხრეთში (შლეზვიგი). V ს. შუა ხანებიდან ა-ის დიდი ნაწილი გადასახლდა ბრიტანეთში და *საქსებთან* და *იუტებთან* ერთად მონაწილეობდა ბრიტ. დაპყრობასა და *ანგლოსაქსების* სამეფოების დაარსებაში. კონტინენტზე დარჩენილი ა. შეერწყნენ დანიელებს. ა-ის მიერ დაპყრობილი ტერიტორიის ერთ ნაწილს ეწოდა ინგლისი. მონაწილეობდნენ *ანგლოსაქსების* ეროვნების ჩამოყალიბებაში (VII—X სს.).

**ანგლიკანური ეკლესია,** ე პ ი ს კ ო პ ა ლ უ რ ი ე კ ლ ე ს ი ა, ერთ-ერთი პროტესტანტული ეკლესია, კულტითა და ორგანიზაციული პრინციპებით ახლო დგას კათოლიკობასთან. ჩამოყალიბდა XVI ს. რეფორმაციის პერიოდში, როგორც ინგლისის სახელმწ. ეკლესია. ჰენრი VIII-მ მხარი დაუჭირა რეფორმაციას, ინგლ. ეკლესია ჩამოაშორა რომის ეკლესიას და სამეფო ხელისუფლებას დაუქვემდებარა „სუპრემატიის აქტით" (1534). მონასტრები დახურეს. შეიტანეს ნაწილობრივი ცვლილებები კათოლ. ღვთისმსახურებაში (1536—43). *ედუარდ VI-ის* მეფობაში სამეფო საბჭომ და კენტერბერის არქიეპისკოპოსმა ტ. *კრანმერმა* გაატარეს საეკლ. რეფორმა. ა. ე-ის საფუძვლად იქცა „საზოგადო ღვთისმსახურებათა წიგნი" (1549), „ერთგვაროვნების აქტი" (1549), „რწმენის 42 მუხლი" (1552) და ანგლიკანური „კატეხიზისი" (1553). ნაწილობრივ გარდაიქმნა კულტმსახურება (ორი სახის ზიარება ერისკაცთათვის, ხატების, წმ. ნაწილების,

ცელიბატისა და მონაზვნობის მოსპობა, ღვთისმსახურება ინგლ. ენაზე და სხვ.). *მერი ტიუდორის* მეფობაში კათოლიციზმი აღადგინეს. *ელისაბედ I-ის* დროს „რწმენის 39 მუხლით" (1571) ა. ე. დაუახლოვდა *კალვინიზმს*. 1567-იდან ა. ე-ს გამოეყვნენ პურიტანები. ინგლ. ბურჟ. რევ. დროს ა. ე. გააუქმეს (1643), ოფიც. რელიგიად იქცა პრესბიტერიანობა (1648-მდე), შემდეგ — ინდეპენდენტობა. რესტავრაციის ხანაში პარლამენტის „ერთგვარობის აქტით" (1662) ა. ე. აღადგინეს. 1791-იდან დაწესდა რწმენის თავისუფლება კათოლიკეებისათვის. 1829 მოხდა „კათოლიკეთა ემანსიპაცია". 1850-იდან ინგლ. კათოლ. სამღვდელოებას სათავეში უდგას უესტმინსტერის არქიეპისკოპოსი.

ინგლისის ა. ე-ის მეთაურია მეფე. საეკლ. იერარქიას სათავეში უდგას *პრიმასი* — კენტერბერის არქიეპისკოპოსი, მას მოსდევს იორკის არქიეპისკოპოსი, ორმოცამდე ეპისკოპოსი და სხვ. სას. პირები. ეპისკოპოსთა მნიშვნელოვანი ნაწილი ლორდთა პალატის წევრია. საეკლ. გადაწყვეტილებას ამტკიცებს პარლამენტი. ა. ე-ის უმაღლესი იერარქია დაკავშირებულია ინგლ. ფინანს. ოლიგარქიასთან და მიწათმფლობელ არისტოკრატიასთან.

გარდა ინგლისისა, დამოუკიდებლად ა. ე. არის ირლანდიაში, უელსში, შოტლანდიაში, კანადაში, ავსტრალიაში, სამხრ. აფრიკაში, აშშ-ში და სხვ. (ანგლიკანების საერთო რაოდენობა 30 მლნ-მდეა). ისინი ქმნიან ა. ე-ის კავშირს (Anglican Communion). 1867-იდან ა. ე-ის ეპისკოპოსები პერიოდულად იკრიბებიან ლონდონში ე. წ. ლამბეთის კონფერენციებზე (Lambeth — კენტერბერის არქიეპისკოპოსის სასახლე ლონდონში).

ა. ე-ში არსებობს 3 მიმდინარეობა: მ ა ღ ა ლ ი ე კ ლ ე ს ი ა (High Church), კონსერვატორულ-არისტოკრატიული, ახლო დგას კათოლ. ეკლესიასთან; დ ა ბ ა ლ ი ე კ ლ ე ს ი ა (Low Church) პურიტანობისა და პიეტიზმისაკენ იხრება; ფ ა რ თ ო ე კ ლ ე ს ი ა (Broad Church) ცდილობს გააერთიანოს ყველა ქრისტიანული მიმდინარეობა და შეუგუოს ა. ე. თანადროულობას. ა. ე. მონაწილეობს *ოიკუმენურ მოძრაობაში*.

*ლიტ.*: Робертсон А., Религия и атеизм в современной Англии, წგ.: Ежегодник Музея истории религии и атеизма. т. 4, М.—Л., 1962. *გ. ჟორდანია.*



1. კონგო, 2. ბოტსვანა

**ანგლოკათოლიციზმი,** მოძრაობა *ანგლიკანურ ეკლესიაში*, მიზნად ისახავს კათოლიკობის აღდგენას, თუმცა რომის კათოლ. ეკლესიასთან შერწყმას უარყოფს. ჩაისახა როგორც ანტიპურიტანული მოძრაობა ინგლ. ბურჟ. რევ. წინა პერიოდში (XVII ს.), მისი მეთაური იყო კენტერბერის არქიეპისკოპოსი უ. ლოდი. ა-ის მიმდევრები მოითხოვენ ანგლიკანური ეკლესიის რეფორმას, *მესის*, მარხვისა და სხვ. კათოლიკ. წესების აღდგენას. ილაშქრებენ ეკლესიის საქმეებში სახელმწიფოს ჩარევისა და რელიგ. მოდერნიზმის წინააღმდეგ. ა-ს ბევრი მიმდევარი ჰყავს ინგლ. არისტოკრატთა შორის. ა. გავრცელდა აშშ-შიც.

**ანგლოსაქსები,** ჩრდ. გერმანული ტომების — ანგლების, საქსების, იუტებისა და ფრიზების საერთო სახელი. თავდაპირველად ცხოვრობდნენ მდ. ელბისა და რაინის ქვემო წელსა და იუტლანდიის ნ. კ-ზე. V — VI სს-ში დაიწყეს ბრიტანეთის კ-ების დაპყრობა. თვით ტერმინ „ა-ის" დამკვიდრებას უკავშირებენ „ანგლოსაქსთა მეფის" *ალფრედ დიდის* სახელს. ა-მა ამოწყვიტეს, *ლტებად* აქციეს და გააძევეს ბრიტ. მკვიდრი მოსახლეობა — კელტები, რ-ებიც გადაიხიზნენ უელსში, კორნუოლში, შოტლანდიასა და ბრეტანში (საფრანგეთი). VI—VII სს-ში ა-ში გავრცელდა ქრისტიანობა. ა-ის მრავალი სამეფოსაგან თავდაპირველად წარმოიშვა 7 სამეფო (იხ. *ჰეპტარქია*), რ-ებიც IX ს. დამდეგს უესექსის ჰეგემონიით ერთ — „ინგლისის" სამეფოდ გაერთიანდნენ. ნორმანდიელთა მიერ ბრიტ. დაპყრობის (1066) შემდეგ დანიელებთან და ნორვეგიელებთან უკვე შერწყმული ა. შეერივნენ ჩრდ. საფრანგეთიდან გამოხიზნულ ხალხს და საფუძველი ჩაუყარეს ინგლისელთა ეროვნებას. *გ. ჟორდანია.*

**ანგლოსაქსთა სამართალი,** იხ. სტ. *ბარბაროსთა სამართლის წიგნები*.

**ანგლსი,** ე ნ გ ლ ს ი (Anglesey), კუნძული ირლანდიის ზღვაში, უელსის ჩრდ.-დას. ნაპირებთან. დიდი ბრიტ. კუნძულისაგან გამოყოფილია მენაის სრუტით. ზედაპირი ბორცვიანი აქვს. სიმაღლე 127 *მ*-მდე, ჰავა — ზომიერი, ზღვისა. მცენარეულობა — მანანიანი, მდელოები.

**ანგმაგსალიკი** (Angmagssalik), დასახლებული პუნქტი სამხრ.-აღმ. გრენლანდიაში, კ. ანგმაგსალიკის სამხრ. ნაპირზე. 2,4 ათ. მცხ. სავაჭრო ცენტრი. თევზჭერა (ორაგული) და ნადირობა (პოლარული დათვები). მეტეო- და რადიოსადგური. ა. დაარსდა 1894.

**ანგობი** (ფრანგ. angobe), თიხის ხსნარი, რ-ითაც იფარება თიხის ჭურჭლის ზედაპირი გამოწვამდე. იყენებენ უმთავრესად დეკორ. მიზნით. ა-ით ამოავსებენ ჭურჭლის უხეშ ზედაპირს და სასურველ ფერს აძლევენ. ა. შეიძლება იყოს თეთრი ან ფერადი. ანგობირებული ჭურჭლის ზედაპირი სხვადასხვა ფერის სალებავითაა მოხატული ან დაფარულია ჭიქურით. საქართველოში ა-ის გამოყენება დასტურდება ბრინჯაოს ხანიდან (თრიალეთის შუა ბრინჯაოს ხანის კერამიკა). ა-ით მოხატვისა და დამუშავების ტექნიკა მაღალ დონეზე იდგა ანტ. ხანაშიც. X—XIII სს. ჭურჭლის ზედაპირს მთლიანად ფარავდნენ თეთრი და მოვარდისფრო ა-ით ან მოხატავდნენ და ზემოდან გადაავლებდნენ ჭიქურს (თბილისის, დმანისის, რუსთავის, უჯარმის და სხვ. გათხრების დროს აღმოჩენილი კერამიკა). გვიანი შუა საუკ. საქართველოში საოჯახო თიხის ჭურჭლის შესამკობად უმთავრესად იყენებდნენ წითელ ხსნარს, რ-საც წერნაქი ეწოდებოდა. მოჭიქული ჭურჭლისათვის კი, ისევე, როგორც აღმოსავლური კერამიკის ცნობილ ცენტრებში (ქაშანი, ქირმანი, იეზდი), იხმარებოდა თეთრი ან მოვარდისფრო ა. *ლ. ჭილაშვილი.*

**ანგოლა** (Angola), ქვეყანა სამხრ.-დას. აფრიკაში. ჩრდ-ით და ჩრდ.-აღმ-ით ესაზღვრება კონგოს სახალხო რესპ. და ზაირის რესპ., სამხრ.-აღმ-ით — ზამბია, სამხრ-ით — ნამიბია, დას-ით — ატლანტის ოკ. (სანაპირო ხაზის სიგრძე 1650 *კმ*). ა. პორტუგ. სამფლობელოა (ოფიციალურად 1974 წ. 4 აგვ. პორტუგ. მთავრობამ ცნო ა-ის ხალხის თვითგამორკვევისა და დამოუკიდებლობის უფლება). ფართ. 1246,7 ათ. *კმ²*. მოსახლ. 5,9 მლნ. კაცი (1972). ადმ. ც. — ქ. ლუანდა (დაახლ. 500 ათ. მცხ., 1970), ოფიც. ენა — პორტუგალიური. ოფიც. კალენდარი — გრიგორიანული. ფულის ერთეულია პორტუგ. ესკუდო. ადმინისტრაციულად იყოფა 15 ოლქად (მდ. კონგოს შესართავის ჩრდ-ით მდებარე კაბინდის ოლქიანად). ა-ს განაგებს სამხ. საბჭო.

**ბუნება.** ა-ის ტერიტ. დიდი ნაწილი ზ. დ. 1000 *მ*-ზე მეტი სიმაღლის ზეგანია, რ-იც ციცაბო საფეხურებად ეშვება ვიწრო (50—200 *კმ*) ზღვისპირა დაბლობისაკენ. ა-ის უმაღლესი მწვერვალია მოკო (2610 *მ*). ზეგნის დას. ნაწილში გაშიშვლებულია კამბრიულისწინა, ჩრდ. ნაწილში — ზედაპროტეროზოული ქანები. აღმ. ნაწილში გვხვდება მეზოზოური და პალეოგენური ნალექები. ზღვისპირა დაბლობი აგებულია ცარცული და კაინოზოური ასაკის ქანებით. ცნობილია ა-ის ალმასის მდიდარი საბადოები. აღმოჩენილია ნავთობის, მურა ნახშირის, რკინის, მანგანუმის, სპილენძის, თუთიის, ტყვიის, ოქროს, ურანის, ტიტანის, ქარსისა და სხვ. საბადოები.

ჰავა ა-ის შიგა რ-ნებში ეკვატორულ-მუსონურია; ზაფხული წვიმიანია, ზამთარი — მშრალი; სანაპიროზე ტროპ.-პასატური, გვალვიანი ჰავაა. ყველაზე თბილი თვის (მარტი ან აპრ. — სანაპიროზე, ოქტ. ან ნოემბ. — შიგა რ-ნებში) საშ. ტემპ-რა 21—29°C, ყველაზე გრილის (ივლ. ან აგვ.) 15—22°C. ნალექები 1000—1500 *მმ* წელიწადში; ზეგნის სამხრ. განაპირა ნაწილში 500—1000 *მმ*, სანაპიროზე 50—500 *მმ*.

მდინარეთა ქსელი ხშირია. ჩრდ-აღმ. ნაწილში მიედინება კონგოს აუზის მდ-ები კასაი, კვანგო და სხვ.; აღმ. და სამხრ.-აღმ. ნაწილში — მდ-ები ზამბეზი (ზემო დინება) და კუბანგო (ოკავანგო). ატლანტის ოკ. ერთვის მდ-ები კვანზა და კუნენე. მდ. კვანზის ქვემო დინების გარდა, ა-ის მდ-ები სანაოსნო არაა, აქვთ ჰიდროენერგიის დიდი მარაგი.

ზეგანზე (ყავისფერ-წითელი ნიადაგი) ტროპ. მშრალი ფოთოლმცვივანი მეჩხერი ტყეებია. ზღვისპირა დაბლობის ჩრდ. და ცენტრ. ნაწილში (წითელ-მურა და ტროპ. შავი ნიადაგი) ბალახოვანი და ბუჩქნარი სავანებია, სადაც ბაობაბებიც იზრდება; სამხრ. ნაწილში (მოწითალო-მურა ნიადაგი) გაუდაბნოებული სავანები და ნახევარუდაბნოებია; უკიდურეს სამხრ-ში — უდაბნოები.

ა-ის ცხოველთა სამყარო მრავალფეროვანია. ტროპ. ტყეებში ბინადრობენ მაიმუნები და ნახევრად მაიმუნები; სავანებში — სპილო, მარტორქა, ჟირაფი, ზებრა, სხვადასხვა სახეობის ანტილოპა. მტაცებელთაგან მრავლადაა ლომი, ჯიქი, ტურა, აფთარი; მღრღნელთაგან — გრძელფეხა. მდ-ებში ბევრია ბეჰემოთი და ნიანგი. მდიდარია ა-ის ფრინველთა და ქვეწარმავალთა სამყარო.

**მოსახლეობა.** მოსახლ. 96% განეკუთვნება ნეგროიდული რასის 2 ძირითად ეთნ. ჯგუფს — დას. ბანტუს (ოვიმბუნდუ,

ვაჩოკვე, ვალუიაზი) და კონგოს ბანტუს (ბამბუნდუ, ბაკონგო). ცხოვრობენ ბუშმენებიც. ევროპელები (მეტწილად პორტუგალიელები) მთელი მოსახლ. მხოლოდ 4%-ს შეადგენენ. აფრ. მოსახლ. დიდი ნაწილი ადგილ. ტრად. რელიგ. რწმენათა მიმდევარია. ქრისტიანები (კათოლიკეები) შეადგენენ მთელი მოსახლ. 35%-ს. მცხოვრებთა მხოლოდ 10% სარგებლობს პორტუგ. მოქალაქის უფლებებით. მოსახლ. დიდი ნაწილი სოფლად ცხოვრობს. მჭიდროდაა დასახლებული სანაპირო დაბლობი. ა-ის დიდი ქალაქებია ლუანდა, ნოვა-ლიჟბოა და ლობიტუ.

**ისტორიული ცნობა.** ა-ის ადრინდ. ისტორია თითქმის შეუსწავლელია. XIV ს-ში ჩრდ. ა-ის ტერიტ-ზე შეიქმნა სახელმწიფო კონგო (არსებობდა XVIII ს-მდე). შემდეგ ჩამოყალიბდა ადრინდ. ფეოდ. ტიპის დამოუკიდებელი სახელმწ. გაერთიანებანი. ა-ის ტერიტ-ზე, როდესაც პირველად ევროპელები მივიდნენ (პორტუგ. ზღვაოსნის დიოგუ კანის 1482 ექსპედიცია), არსებობდა ძლიერი სახელმწიფოები: ნდონგო, ლუნდა, ბენგელა. XVII ს. წარმოიშვა მატამბა და კასანჟე. 1575-იდან პორტუგალიელებმა დაიწყეს ა-ის სანაპიროზე ფორტების აგება, მ. შ. უმნიშვნელოვანესი იყო სან-პაულ-უდი-ლუანდა. ადგილ. მოსახლეობა დიდ წინააღმდეგობას უწევდა დამპყრობლებს, განსაკუთრებით გამოიჩინა თავი ა-ის ლეგენდარულმა გმირმა ქალმა *ზინგა მბანდი ნგოლამ* (1623 ან 1624 წ. — 1663-მდე მართავდა ნდონგოსა და მატამბას). პორტუგალიელებმა ა. მონათვაჭრობის ცენტრად აქციეს. სამი საუკუნის განმავლობაში მათ ა-იდან გაიყვანეს (უმთავრესად ბრაზილიაში) 5 მლნ-მდე მონა. 1830 მონათვაჭრობა ფორმალურად აიკრძალა, ფაქტობრივად კი XIX ს. დამლევამდე გრძელდებოდა. 1885—94 პორტუგალიამ შეთანხმება დადო ბელგიასთან, გერმანიასთან და ინგლისთან; დადგინდა ა-ის დღევანდელი საზღვრები. ა. ცნეს პორტუგ. კოლონიად, თუმცა ა-ის მთელი ტერიტ. დაპყრობა პორტუგალიამ მხოლოდ XX ს. 20-იანი წწ. დამდეგს შეძლო. ა-ში დამყარებული მკაცრი კოლონ. რეჟიმი პერიოდულად სახალხო აჯანყებებს იწვევდა. 1951-მდე ა-ს კოლონიის იურიდ. სტატუსი ჰქონდა. ნამდვილი ზრახვების შესანიღბავად და ბატონობის განსამტკიცებლად პორტუგალიელებმა 1951 კონსტიტუციით ა. სხვა კოლონიებივით პორტუგალიის „ზღვისიქითურ პროვინციად" გამოაცხადეს.

XX ს. 50-იან წწ-მდე ა-ის ხალხთა აჯანყებებს სტიქიური ხასიათი ჰქონდა. 1950-იან წწ-ში შეიქმნა პირველი ფარული პატრ. ორგანიზაციები: ანგოლის ხალხთა კავშირი — ახკ (1954) და ანგოლის განთავისუფლების სახალხო მოძრაობა — აგსმ (1956).

1961 წ. 4 თებ. აგსმ-ის ხელმძღვანელობით ლუანდაში იფეთქა ანტიკოლონ. აჯანყებამ, რამაც დასაბამი მისცა სახალხო-განმათ. ომს; პორტუგ. კოლონიზატორებმა ისარგებლეს ნატოს მოკავშირეთა სამხ. და ფინანს. დახმარებით და გააძლიერეს მასობრივი ტერორი და რეპრესიები. 300 ათ. ანგოლელმა დატოვა სამშობლო (1968) და მეზობელ დამოუკიდებელ სახელმწიფოებში გაიხიზნა. ეროვნ.-განმათ. ბრძოლის აღმავლობა შეაფერხა ახკ-ის ხელმძღვანელთა გამთიშველმა მოქმედებამ. 1962, ახკ-მა სხვა პატრ. ორგანიზაციებისაგან დამოუკიდებლად, კინშასაში (ზაირის რესპ.) შექმნა ე. წ. ემიგრაციაში მყოფი ანგოლის დროებითი მთავრობა, რ-იც პრეტენზიას აცხადებდა განმათ. ბრძოლის მონოპ. ხელმძღვანელობაზე. ახკ-ის პოზიციის გამო შეუძლებელი გახდა ა-ის ერთიანი განმათ. ფრონტის შექმნა. 1965-იდან შეიარაღებულ ბრძოლას აგსმ ხელმძღვანელობდა. განთავისუფლებულ რ-ნებში შეიქმნა ხელისუფლების არჩევითი ორგანოები, დაწყებითი სკოლები, მედპუნქტები. ა-ის აღმ. რ-ნებში მოქმედებდნენ ანგოლის სრული განთავისუფლების ეროვნული კავშირის ჯგუფები, რ-ებიც არ ცნობდნენ აგსმ-ს ხელმძღვანელ როლს. აფრიკის ერთობის ორგანიზაციის მოწოდებით აფრ. დამოუკიდებელ სახელმწიფოთა უმრავლესობამ გაწყვიტა დიპლ. ურთიერთობა პორტუგალიასთან და მას ეკონ. ბოიკოტი გამოუცხადა. 1961-იდან ა-ის საკითხი არაერთგზის განიხილეს გაერომ, აფრიკის ერთობის ორგანიზაციამ (აეო) და დემოკრ. საერთაშ. საზ. ორგანიზაციებმა (პროფკავშირების მსოფლიო ფედერაცია, აზიისა და აფრიკის ხალხების სოლიდარობის ორგანიზაცია, მშვიდობის მსოფლიო საბჭო და სხვ.). გაეროს გენ. ასამბლეის XVI (1961—62) და XVII (1962 სექტ.-დეკ.) სესიებმა მიიღეს რეზოლუციები, რ-ებიც მკაცრად გმობენ პორტუგ. კოლონ. პოლიტიკას ა-ში. 1961 მაისში საბჭ. მთავრობამ გამოაქვეყნა განცხადება „ანგოლის მდგომარეობის შესახებ", გაკიცხა პორტუგალიის კოლონიალიზმი და მსოფლიოს ხალხებს ანგოლელი ხალხის უფლებათა დასაცავად მოუწოდა. თავისუფლებისათვის მებრძოლ ანგოლელ ხალხს მხარს უჭერდნენ სსრ კავშირი, სოციალ. ქვეყნები და მსოფლიოს მთელი პროგრ. საზოგადოებრიობა.

ა-ში განმათავისუფლებელი ბრძოლის კოორდინაციის მიზნით 1973 აგვ-ში პატრიოტების მიერ განთავისუფლებულ ტერიტ-ზე შედგა ა-ის სრული დამოუკიდებლობისათვის ეროვნული კავშირის (უნიტა) III ყრილობა, რ-მაც განიხილა აგსმ-ს და ანგოლის განთავისუფლების ეროვნული ფრონტის (აგეფ) გაერთიანებისა და მათი სხვა განმათავისუფლებელ ორგანიზაციებთან თანამშრომლობის საკითხები. პორტუგალიაში ფაშისტური დიქტატურის დამხობის (1974 წ. 25 აპრ.) შემდეგ პორტუგ. ახალმა მთავრობამ 1974 წ 4 აგვ. ცნო ა-ის ხალხის დამოუკიდებლობისა და თვითგამორკვევის უფლება. უკვე 1975 წ. 31 იანვ. ა-ში შეიქმნა გარდამავალი კოალიციური მთავრობა, რ-ის ამოცანაა მოამზადოს პირობები ა-ის სრული დამოუკიდებლობისათვის. მთავრობაში შევიდნენ აგსმ-ს აგეფ-ის უნიტა-ის და პორტუგ. სამ-სამი წარმომადგენელი. 1975 ოქტ. მოეწყობა დამფუძნებელი კრების არჩევნები, და ა. სუვერენული დამოუკიდებელი სახელმწიფო გახდება.

**ეკონომიკა.** ა. ეკონ. სუსტად განვითარებული აგრ. ქვეყანაა. იგი მსოფლიო კაპიტალ. ბაზარს აწვდის მცენარეულ და მინერ. ნედლეულს. ქვეყნის ეკონომიკაში წამყვანია უცხოეთის კაპიტალი.

სოფლის მეურნეობა იძლევა ქვეყნის საერთო პროდუქციის ღირებულების 80%-ზე მეტს. სასაქონლო პროდუქციის ძირითადი ნაწილი მოჰყავთ ევრ. კომპანიებისა და ცალკეული კოლონისტების მსხვილ პლანტაციებსა და ფერმებში. მთავარი საექსპ. კულტურა ყავაა (215 ათ. *ტ*, 1972), აშენებენ ქვეყნის ჩრდ.-დას. ნაწილში, ზეგანზე — სიზალს (65 ათ. *ტ*, 1972); სანაპირო დაბლობზე და მდ. კვანზის გაყოლებაზე შაქრის ლერწმის, ხოლო ჩრდ. ნაწილში ზეთის პალმის პლანტაციებია. ევროპელთა მეურნეობებში მოჰყავთ სიმინდი (400 ათ. *ტ*, 1972) და ხორბალი, მცირე რაოდენობით კაკაო, თამბაქო; აფრიკელთა მეურნეობებში — ბამბა, მანიოკი, სორგო, ბრინჯი და სხვ. მეცხოველეობას მისდევენ ზეგნის სამხრ. და ცენტრ. რ-ნებში. საქონლის სულადობა (ათ. სული, 1972): მსხვ. რქ. საქონელი — 2800, ცხვარი — 180, თხა — 850, ღორი — 340. განვითარებულია თევზჭერა, ხე-ტყის დამუშავება.



ანგოლა. სან-მიგელის ციხესიმაგრე ლუანდის მახლობლად.

მრეწველობა სუსტადაა განვითარებული, ძირითადი დარგია სამთომოპოვებითი მრეწვ.; ლუნდის ოლქში (ა-ის ჩრდ.-აღმ. ნაწილი) წარმოებს ალმასის მოპოვება (2396 ათ. კარატი, 1970), სანაპირო ზოლში იღებენ ნავთობს (5065 ათ. *ტ*, 1970); კასინგისა და კვიმის საბადოებში — რკინის მადანს (6190 ათ. *ტ*, 1970).

ა-ის ელსადგურების დადგმული სიმძლავრეა 286,8 ათ. *კვტ*, აქედან ჰესების წილად მოდის 215,2 ათ. *კვტ*; ელექტროენერგიის წარმოება — 541,5 მლნ. *კვტ·სთ* (1969). ა-შია სას.-სამ. ნედლეულის გადასამუშ. საწარმოები (ყავისა და ბამბის საწმენდი, ზეთსახდელი, შაქრის, სპირტსახდელი ქ-ნები), თევზსაკონსერვო, ნავთობგადასამუშ. (ლუანდა), ცემენტის (ლობიტუ), ხე-ტყის სახერხი, სას.-სამ. ინვენტარის, გემთსაშენი ქ-ნები, საფეიქრო, სამკერვალო, ცელულოზა-ქაღალდის ფ-კები და სხვ.

ა-ის რკინიგზის სიგრძეა 3,5 ათ. *კმ* (1970). მთავარია ბენგელის ხაზი (ტრანსაფრ. რკინიგზის მაგისტრალის ლობიტუ — ბეირის ნაწილი). საავტ. გზების სიგრძე 45 ათ. *კმ* (1970). განვითარებულია საზღვაო, სამდინარო და საჰაერო ტრანსპორტი. მნიშვნელოვანი ნავსადგურებია ლობიტუ, ლუანდა, მოსამედიში.

ექსპორტის ძირითადი საგნებია: ყავა, ალმასი, სიზალი, რკინის მადანი; იმპორტისა — მანქანები, სამხ. საჭურველი, ლითონი და ლითონის ნაწარმი, ქსოვილები და სხვ.

საგარეო ვაჭრობაში წამყვანია პორტუგალია. ვითარდება სავაჭრო ურთიერთობა აშშ-თან, გფრ-თან, ნიდერლანდსა და დიდ ბრიტანეთთან.

**სამედიცინო-სანიტარული მდგომარეობა და ჯანმრთელობის დაცვა.** შობადობა 1000 მცხოვრებზე 48,4 კაცია, საერთო სიკვდილიანობა — 33,3 მოსახლ. 50% 20 წლამდე ასაკისაა, 4,5% კი 60 წელს გადაცილებული. ჭარბობს ინფექციური დაავადებები, განსაკუთრებით მალარია და შისტოსომატოზი, გავრცელებულია ტუბერკულოზი, ბავშვთა და ნაწლავთა ინფექციები, კეთრი, ფრამბეზია, ვენერული სნეულებანი.

ა-ში 669 სამკურნ. დაწესებულებაა 12,8 ათ. საწოლით (2,5 საწოლი 1000 მცხოვრებზე), მ. შ. 95 საერთო ტიპის საავადმყოფო 6,6 ათ. საწოლით; 387 ექიმი (1 ექიმი 13 ათ. მცხოვრებზე), მ. შ. 253 სახელმწიფო სამსახურში, 19 კბილის ექიმი (6 სახელმწ. სამსახურში), 66 ფარმაცევტი (21 სახელმწ. სამსახურში), 332 სანიტ. ინჟინერიდა სხვ. სანიტ. პერსონალი, 97 ბებიაქალი (40 სახელმწ. სამსახურში) და 515 საშ. სამედ. პერსონალი (267 სახელმწ. სამსახურში).

ხშირია მსხვ. რქ. საქონლის დაავადებანი. ვეტ. პერსონალის რაოდენობა მცირეა.

**განათლება.** ა-ის მკვიდრი მოსახლ. 90%-ზე მეტი წერა-კითხვის უცო-

დინარია. სწავლება ფასიანია, ასწავლიან პორტუგ. ენაზე. ევრ. და აფრ. მოსწავლეებისათვის გახსნილია ცალ-ცალკე სასწავლებლები. 1965/66 სასწ. წ. საბავშვო ბაღებში ირიცხებოდა 1,6 ათ. ბავშვი, დაწყებით სკოლებში — 218 ათ-ზე მეტი მოსწავლე, საშ. სკოლებში — 15 ათ-ზე მეტი; ერთადერთი უმაღლესი სასწავლებელია ლუანდის უნ-ტი (დაარსდა 1963). 1966/67 სასწ. წ. აქ ითვლებოდა 600 სტუდენტი. ლუანდაში არის ეროვნ. (10 ათ. ტომი) და მუნიციპალური (14 ათ. ტომი) ბ-კები, ანგოლისა (დაარსდა 1938) და დუნდუს მუზეუმები.

**ლიტერატურა.** ბანტუ ენებზე შექმნილია ხალხ. ზეპირსიტყვიერება, რ-ის ნიმუშები თავმოყრილია კორდეირუ და მატას წიგნში „ხალხური სიბრძნე ანგოლური ანდაზებისა“ (XIX ს. ბოლო, პორტუგ. ენაზე), ო. რიბაშის „მისოსოში“ (ტ. 1—3, 1961), წიგნში „ანგოლური წესჩვეულებები და ღვთაებანი“ (1958) და სხვ.

პორტუგალიის კოლონიზატორულმა პოლიტიკამ შეაფერხა ადგილ. ხალხთა ენებზე ლიტ-რის განვითარება; ლიტ. ნაწარმოებები ძირითადად პორტუგ. ენაზე ქვეყნდება. ა-ის ლიტ-რის პირველი ნიმუშები იბეჭდებოდა XIX ს. პრესაში. XX ს. I ნახ. ჟურნალებში ქვეყნდებოდა ეროვნ. სულისკვეთებით გამსჭვალული ნაწარმოებები. ამ პერიოდში დაიწერა პედრუ მაშადუს „აფრიკული სცენები“, ანტონიუ დი ასიზ ჟუნიორის „განსვენებულის საიდუმლო“. 1948 პატრ. მოძრაობამ, რ-საც ეწოდა „მივდივართ ანგოლის აღმოსაჩენად“, პროგრ. ლიტ-რაში ანტიკოლონიური თემა დაამკვიდრა (ვ. და კრუშის პოეზია, კაშტრუ სორომენიუს რომანი „მკვდარი მიწა“, 1949 და სხვ.); მაგრამ ამავე დროს ვითარდებოდა ხალხისათვის უცხო ლიტ. მიმდინარეობა, რ-ის წარმომადგენლებიც არიან პროზაიკოსი ო. რიბაში, პოეტები მ. ანტონიუ და ჟ. ბესა ვიქტორი. 1952—55 შეიქმნა „ანგოლის კულტურული საზოგადოება“ და „ანგოლელთა ასოციაცია“, რ-ებიც კონკურსებს აწყობდნენ ახალგაზრდა მწერლებისათვის. 1958 გამოქვეყნდა „აფრიკული პოეზიის ანთოლოგია პორტუგალიურ ენაზე“, 1960 დაარსდა გამომც. „ბაობაბი“. ეროვნ.-განმათ. ბრძოლის თემა განსაკუთრებით მომძლავრდა ემიგრაციაში გახიზნულ მწერალთა შემოქმედებაში (ა. ნეტუ, მ. დი ანდრადი, კ. ანდრადი, ლ. ვიეირა და სხვ.).


ანგორული თხა.

**არქიტექტურა, სახვითი და დეკორატიული ხელოვნება.** ა-ის სოფლებს წრიული დაგეგმარება აქვს. ცენტრში საჯარო შეკრებილობისათვის აგებულია შენობა, მის გარშემო საცხოვრებელი სახლებია, ხოლო მათ უკან—სამეურნეო ნაგებობანი. შემოწნული ან თიხით შელესილი საცხოვრებელი სახლები სწორკუთხედის (იშვიათად მრგვალი) ფორმისაა და აგებულია მარგილების ჩონჩხედზე; ჩალის ან ბალახის სახურავები ორფერდა ან კარვისებრია. კარებსა და კედლებზე ხშირად ამოკვეთილია ფიგურები, ამომწვარი ან მოხატულია გეომეტრ. ორნამენტი.

ა-ში ევროპელთა ჩამოსახლების შემდეგ გაჩნდა ბაროკოსა და ადრინდ. კლასიციზმის სტილის ქვის ნაგებობებიანი პროვ. პორტუგ. ტიპის ქალაქები. XX ს. დასაწყისიდან გავრცელდა თანამედროვე ტიპის ნაგებობანი. ა-ში ძველთაგანვე გავრცელებული იყო ხეზე მხატვრული კვეთა. კვეთენ ადამიანისა და ცხოველთა სტილიზებულ, სქემატურ, მცირე ზომის ფიგურებსა და რიტუალურ ნიღბებს. რთული კომპოზიციის ორნამენტებით ამკობენ ხის ავეჯსა და საოჯახო ინვენტარს. განვითარებულია წნვის ტექნიკაც. წნელის, ჩალისა და ბალახისაგან მოწნულ კალათებს, ჭილოფებსა და ტომრებს ამკობენ მრავალფერი გეომ. ორნამენტით. პორტუგ. კოლონიზაციამ შეაფერხა ადგილ. ხელოვნ. ტრადიციების განვითარება.

*ლიტ.*: Олейников И. Н., Ангола, М., 1960; Сильва Ж. де, Португальские колонии в Африке, пер. с португ., М., 1962.

**ანგოლარი** (angolar), ფულის ერთეული ანგოლაში — პორტუგალიური ზღვისიქითა ესკუდო. 1 ა. შეიცავს 100 სენტავოს. ოფიც. კურსით აშშ-ის 1 დოლარი 27,25 ა-ს უდრის (1972 წ.).

**ანგოლის ქვაბული,** ფსკერის დადაბლება ატლანტის ოკ. სამხრ.-აღმ. ნაწილში, აფრ. კონტინენტურ ფერდობს, სამხრ. ატლანტის ქედსა და მის განტოტება ვეშაპის ქედს შორის. სიღრმე 6050 მ-მდე. გრუნტი დაფარულია ლამით და წითელი თიხით.

**ანგორის ბრძოლა 1402,** ბრძოლა *თემურლენგსა* და ოსმალეთის სულთან *ბაიაზიდ I-ს* შორის ანგორასთან (ახლანდ. ანკარა), 1402 წ. 28 (ან 20) ივლ. ა. ბ-ის დაწყების წინ თემურლენგმა (140—160 ათ. მეომარი და 32 საბრძოლო სპილო) სივასი დაიკავა; ოსმალთა ჯარი (დაახლ. 70 ათასი მეომარი) სივასის დას-ით 150 კმ-ზე ტყიან მთებში გამაგრდა და ამით თემურლენგის მთავარ ძალას — ცხენოსან ჯარს სამოქმედო გზა გადაუღობა. თემურლენგმა მოწინააღმდეგეს ზურგიდან მოუარა და გარს შემოადგა ანგორას. ბაიაზიდის ჯარი 28 ივლ. დილით ეკვეთა მტერს. მარცხ. ფრთაზე თემურლენგის ცხენოსნებმა შეაჩერეს ოსმალთა იერიში, ხოლო ანატოლიელი ბეგების (18 ათ. მეომარი) თემურლენგის მხარეზე გადასვლამ საბოლოოდ გადაწყვიტა ბრძოლის ბედი. ოსმალთა ორივე ფრთის განადგურების შემდეგ თემურლენგის ჯარი გარს შემოერტყა და გაანადგურა ბაიაზიდის მთავარი ძალები. ამ დამარცხებამ დიდი ხნით შეაჩერა ოსმ. იმპერიის ცენტრალიზაციის პროცესი.

**ანგორული თხა,** ძვ. სამატყლე ჯიშის თხა. ზოგიერთი ცნობით, მისი სამშობლოა სამხრ. შუამდინარეთის უძველესი ქვეყნები. შუა საუკუნეებში ა. თ. გავრცელდა თურქეთში, ანგორის (ახლანდ. ანკარის) პროვინციაში, საიდანაც წარმოდგა ჯიშის სახელწოდება. XIX ს. ა. თ. მოაშენეს აშშ-ში, აფრიკასა და ავსტრალიაში. ცუდი აკლიმატიზაციის გამო დას. ევროპაში მისი მოშენების ცდა უშედეგოდ დამთავრდა. ბოტის ცოცხალი მასა 50—55 კგ, დედალი თხისა 32—36 კგ. ა. თ-ის მატყლი ერთგვაროვანია, ნახევრად წმინდა, თეთრი, ძლიერ მბზინვარე. ბეწვი სისხოთი 44—46-ე ხარისხისაა, სიგრძით 25 სმ-ს აღემატება. ბოტის ნაპარსი 5—7 კგ, დედალი თხისა—2,2—4 კგ. სუფთა მატყლის გამოსავალია 65—75% მატყლისაგან ამზადებენ უმაღლესი ხარისხის ფარდაგებს, ტრიკოტაჟს, ხალიჩებს, პლუშს და სხვ. ა. თ-ს იყენებენ უხეშმატყლიანი თხის ჯიშის გასაუმჯობესებლად. ნაჯვარი თხის მატყლი ერთგვაროვანია და ნახევრად წმინდა. სსრკ-ში ა. თ-ის ნაჯვარის მოშენებას მისდევენ ამიერკავკასიაში, შუა აზიაში, ნაწილობრივ ყაზახეთსა და ჩრდ. კავკ. სტეპის რ-ნებში. ა. თ-ის მონაწილეობით გამოყვანილია საბჭ. სამატყლე ჯიშის თხა.

**ანგრევანი,** სოფელი დმანისის რ-ნში (ამამლოს სოფსაბჭო), მდ. მაშავერის მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 1160 მ, დმანისი—ბოლნისის გზატკეცილიდან 3 კმ, დმანისიდან 13 კმ. ვაკის მერძეეობა-მეკარტოფილეობის საბჭ. მეურნეობა. დაწყ. სკოლა; საშ. სკოლა სოფ. საფარლოში (2 კმ).

**ანგრენი,** ქალაქი (1946-იდან) უზბ. სსრ ტაშკენტის ოლქში, მდ. ანგრენის ხეობაში. რკინიგზის სადგ., 84 ათ. მცხ. (1974). უზბ. ქვანახშირის მრეწვ. ცენტრი. საშენ მასალათა წარმოება, ხის დასამუშ., სარემონტო-მექან., აზოტ-ტუკისა და ცემენტის ქ-ნები, კვების მრეწვ. საწარმოები. მსხვილი სრესი. მურა ნახშირის მიწისქვეშა გაზიფიკაციის სადგური. პედ. ინ-ტი, ტაშკენტის პოლიტექნ. ინ-ტის ზოგადტექ. ფაკ-ტი, სამთო-გეოლ. ტექნიკუმი, სამედ. სასწავლებელი. ისტ.-მხარეთმცოდნეობის მუზეუმი.

**ანგსტრემი,** ო ნ გ ს ტ რ ი ო მ ი (Ångström) ანდერს იონას (13. VIII. 1814, ლეგდე, — 21. VI. 1874, უფსალა), შვედი ფიზიკოსი. 1839 დაამთავრა უფსალის უნ-ტი და იქვე დაიწყო მასწავლებლობა (1858-იდან პროფესორი). ა-ის შრომები ძირითადად სპექტრული ანალიზის საკითხებს ეხება. მან დიდი სიზუსტით გაზომა მზის სპექტრის ტალღათა სიგრძე და შეადგინა სპექტრული ხაზების პირველი ვრცელი ატლასი.

*ლიტ.*: Розенбергер Ф, История физики, пер. с нем., ч. 3, в. 2, М.—Л., 1936.

**ანგსტრემი,** სიგრძის საზომი ერთეული, აღინიშნება Å. 1Å = $10^{-10}$ *მ* = $10^{-8}$ *სმ* = 0,1 *ნმ*. უმთავრესად იხმარება ოპტიკაში, ატომურ და მოლეკულურ ფიზიკაში. ა. ეწოდა შვედი ფიზიკოსის ა. *ანგსტრემის* პატივსაცემად.

**ანგულემი** (Angoulême), ქალაქი დას. საფრანგეთში, მდ. შარანტის ნაპირზე. შარანტის დეპარტ. ადმ. ცენტრი. ისტ. ოლქის *ანგუმუას* მთავარი ქალაქი. 48 ათ. მცხ. (1968). სატრანსპ. კვანძი. ქაღალდის მრეწვ. ცენტრი. მანქანათმშ. (ძრავები, ელექტროტექ. მოწყობილობა), ქაშანური, ლუდის წარმოება. ქიმ. მრეწვ, ლითონდამუშავება, პოლიგრ. საქმე. ა. დაარსებულია გალურ-რომაულ ხანაში. ხუროთმოძღვრულ ძეგლთაგან აღსანიშნავია რომანული სტილის მნიშვნელოვანი ნიმუში — სენ-პიერის ტაძარი (1105—23), ა-ის გრაფების ციხე-დარბაზის 2 კოშკი (XIII და XV სს.), ეპისკოპოსის სასახლე (XV ს., ამჟამად მუზეუმი) და სხვ.

**ანგუმუა** (Angoumois), ისტ. ოლქი დას. საფრანგეთში. 1790-იდან შარანტისა და დორდონის დეპარტამენტების შემადგენლობაშია. მთავარი ქალაქი — ანგულემი. ა. განვითარებული სას.-სამ. რ-ნია. მევენახეობა, სპირტისა და კონიაკის (ქ. კონიაკი) წარმოება, მანქანათმშ., ქაღალდის (ანგულემი) და სამხ. (რიუელი) მრეწველობა.

**ანდა,** სოფელი ახალციხის რ-ნში (ანდრიაწმინდის სოფსაბჭო), შავშეთის ქედის ჩრდ. კალთაზე, მდ. ლაშისღელის სათავეში. ზ. დ. 1460 მ, ახალციხიდან 19 კმ. ახალციხის სატყეო მეურნეობის ანდრიაწმინდის აგროგანყ-ბა (მემინდვრეობა, მეკარტოფილეობა, მეცხოველეობა). დაწყ. სკოლა; რვაწლ. სკოლა სოფ. ანდრიაწმინდაში (2 კმ), ბ-კა, საფერშლო-სამეანო პუნქტი. ა. იხსენიება „გურჯისტანის ვილაიეთის დიდ დავთარში“ (XVI ს. მიწურული). იმ დროისათვის ა-ში 20 კომლი ცხოვრობდა. ოსმალთა მფლობელობის ხანაში მოსახლ. დიდად შემცირდა. 1842 სოფელში შვიდი კომლიღა იყო, ხოლო 1870 — ცხრა კომლი.

**ანდაზა,** ზეპირსიტყვიერების ჟანრი; ხალხში გავრცელებული მოკლე გამონათქვამი, რ-იც ნართაულად, იგავური მინიშნებით, მხატვრული ფორმით განაზოგადებს მრავალმხრივ ცხოვრებისეულ გამოცდილებას. უპირატესად დამრიგებლობითი შინაარსისაა. აზრს გამოხატავს ერთი წინადადებით („მელამ თავისი კუდი მოწმედ მოიყვანაო“; „ყვავი თვითონ ყარდა და ბუდეს იცვლიდაო“). უხვად იყენებს მეტაფორებს, მეტონიმიას, ალეგორიას და სხვ. ჩვეულებრივ ა. რიტმული წყობისაა, ხშირად კი მის დახვეწილ ფრაზას მეტ მუსიკალობას სძენს რითმა, ბგერითი გამეორებანი („ურჩი მიუშვი ნებასა, თვით შეეყრება სნებასა“; „აჰყოლს აჰყევი, დამყოლს დაჰყევიო“, „არამკითხე მო-

ამბეო მიტყიპუ და მიაგდეო“). ა-ის ენა მოქნილია და ძარღვიანი, ლექსიკა — მდიდარი და მრავალფეროვანი. ზეპირმეტყველებაში მას სამკაულად ხმარობენ, ლიტ. თუ პოლიტ. პოლემიკის დროს — აზრის გასამწვავებლად, მსჯელობის დამადასტურებელ მხატვრულ მაგალითად. ხალხური ა. ამშვენებს მრავალი მწერლის შემოქმედებას (სულხან-საბა ორბელიანი, ი. ჭავჭავაძე, ა. წერეთელი, ვაჟა-ფშაველა, მ. ჯავახიშვილი და სხვ.). თავის მხრივ, ბევრი ლიტ. ნაწარმოები ქცეულა ხალხში გავრცელებულ ანდაზათა წყაროდ (მაგ., „ვეფხისტყაოსანი“, დ. გურამიშვილის პოეზია და სხვ.).

ა. საუკუნეთა მანძილზე იქმნებოდა და იხვეწებოდა. მათი შეგროვება უძველეს დროს დაუწყიათ. ქართ. ა-ები პირველად დ. ჩუბინაშვილმა დაბეჭდა („ქართული ქრისტომატია...“, ნაწ. 1, სპბ., 1846). ა-ის ისტორიასა და თეორიას სწავლობს პ ა რ ე მ ი ო ლ ო გ ი ა (ბერძნ. paroimia — ანდაზა), მისი ჩაწერა და გამოცემა კი პ ა რ ე მ ი ო გ რ ა ფ ი ი ს სფეროა.

*ლიტ.*: ქართული ხალხური პოეტური შემოქმედება, ნაწ. 1, თბ , 1960; ხალხური სიბრძნე, ტ. 5, თბ., 1965. *ფ. ზანდუკელი.*

**ანდალიბი** ნურმუჰამედ ღარიბ (დაახლ. 1710/11—1770/71), თურქმენი პოეტი. თურქმ. ლიტ-რაში პირველმა დაამკვიდრა *დასთანის* (თურქმენულად დესთანი) ეპიკური ჟანრი („ლეილი და მაჯნუნი“, „იუსუფი და ზულეიხა“). ა-ს ეკუთვნის აგრეთვე პოემები „ოღუზნამე“, „ნესიმი“, ლირ. თხზულება „ჟიქირი“ და სხვ. მისი შემოქმედება დიდად პოპულარულია თურქმენეთში.

**ანდალუზიტი** (ესპ. პროვინცია ანდალუსიის მიხედვით), მინერალი, ქიმ. შედგენილობა $Al_2O[SiO_4]$, ხშირად Fe, Mg და Mn მინარევებით. ასეთივე შედგენილობისაა სილიმანიტი და დისტენი. კრისტალდება რომბულ სინგონიაში. კრისტალები მოგრძო პრიზმული ფორმისაა. ტკეჩადობა მესამე გვარის პრიზმის გასწვრივ — კარგადაა გამოხატული. ვარდისფერია ან ნაცრისფერი, იისფერი, წითელი, ყვითელი და მწვანე. ელვარება მინისებრი აქვს. სიმაგრე მინერ. სკალით — 6,5—7,5. სიმკვრივე — 3100—3200 *კგ/მ*$^3$. ცეცხლგამძლეა, მჟავა არ მოქმედებს. ა. ტიპობრივი მეტამორფოგენული მინერალია. გვხვდება ალუმინით მდიდარ კონტაქტ.-მეტამორფულ ქანებში, კრისტ. ფიქლებში, მეორეულ კვარციტებში. იყენებენ ცეცხლგამძლე მასალის მისაღებად. გამჭვირვალე ა-ს ხმარობენ სანახელავო ქვად. საქართველოში გვხვდება რაჭაში, სვანეთსა და აფხაზეთში, ძირულისა და ლოქის მასივებში.

**ანდალუსია** (Andalucia), ისტ. ოლქი სამხრ. ესპანეთში. ფართ. 87,3 ათ. *კმ*$^2$. მოსახლ. 5,9 მლნ. კაცი (1970). მოიცავს ალმერიის, გრანადის, კადისის, კორდოვის, მალაგის, სევილიის, უელვისა და ხაენის პროვინციებს. მთავარი ქალაქი — სევილია. ტერიტ. დიდი ნაწილი უკავია ანდალუსიის დაბლობს, რ-იც სამი მხრიდან მთებითაა შემოფარგლული. ჩრდ-ით აღმართულია სიერა-მორენა, სამხრ.-აღმ-ით — ანდალუსიის მთები (მწვ. მულასენი, 3478 *მ*, პირენეს ნ.-კ. უმაღლესი წერტილი). მთავარი მდინარეა გვადალკვივირი.

ა. ინდუსტრ.-აგრ. ოლქია. მიწის დიდი ნაწილი მსხვილ მემამულეებს ეკუთვნის. მოჰყავთ მარცვლეული კულტურები, უმთავრესად ხორბალი (ესპ. ხორბლის მთელი მოსავლის 1/5-ზე მეტი). ა. იძლევა სუბტროპ. მეხილეობისა და ტექ. კულტურების (უმთავრესად ბამბა) საერთო პროდუქციის დიდ ნაწილს, შაქრის ლერწმის პროდუქციის დაახლ. 1/5-ს, ზეთისხილის მოსავლის და ზეითუნის ზეთის პროდუქციის დაახლ. 70%-ს და სხვ. მეცხოველეობა ექსტენსიური ხასიათისაა; აშენებენ მსხვ. რქ. საქონელს, ცხვარს. არის თევზის სარეწები; ზეითუნის ზეთის, ღვინის, ხილბოსტნეულის კონსერვების წარმოება; ფერადი მეტალ., მანქანათმშ. (მ. შ. გემთმშენებლობა), ქიმ., ნავთობგადასამუშავებელი, საფეიქრო მრეწვ.; იღებენ პირიტს, სპილენძისა და რკინის მადანს, პოლიმეტალებსა და ქვანახშირს. მნიშვნელოვანი ქალაქებია: სევილია, კორდოვა, კადისი, უელვა და სხვ.

ა-ის უძველესი მცხოვრებნი იბერიელები იყვნენ. აქ კოლონიები ჰქონდათ ფინიკიელებსა და კართაგენელებს. ძვ. წ. 197 ა. დაიპყრეს რომაელებმა და შექმნეს პროვინცია ბეტიკა. 409 ა. ვანდალებმა დაიმორჩილეს (ფიქრობენ, აქედან წარმოდგა სახელწ. „ანდალუსია“. Andalusia < Vandalucia), შემდეგ — ვესტგუთებმა. 554—624 ა-ის სამხრ. სანაპირო ქალაქები ბიზანტიელებს ეკავათ. 711 ა-ს არაბები (მავრები) დაეუფლნენ. VIII ს. ა. კორდოვის საამიროს (მოგვიანებით სახალიფოს) ნაწილი იყო და სევილიის, ხაენის, კორდოვისა და გრანადის სამეფოებად იყოფოდა. *რეკონკისტის* დროს, XIII ს., ა. თანდათან განთავისუფლდა მავრთა ბატონობისაგან. 1492 იანვ. დაეცა მავრების უკანასკნელი სამფლობელო — გრანადა. ა. საბოლოოდ შეუერთდა გაერთიანებულ ესპ. სამეფოს (იხ. *ესპანეთი*, ისტ. ნარკვევი) და ეკონომიკურად და კულტურულად ერთ-ერთი ყველაზე განვითარებული მხარე გახდა.

**ანდალუსიის დაბლობი,** დაბლობი სამხრ. ესპანეთში, სიერა-მორენას, ანდალუსიის მთებსა და ატლანტის ოკ. შორის. აგებულია მესამეული და მეოთხეული ზღვიური და მდინარეული ნალექებით. დრენირებულია უმთავრესად მდ. გვადალკვივირითა და მისი შენაკადებით. ჰავა — ხმელთაშუა ზღვისა. ნალექები 400—700 *მმ* წელიწადში. ხარობს მაქვისის ტიპის ბუჩქნარი, ციტრუსები, ზეთისხილი, კორპის მუხა, გაშენებულია ვენახები. მოჰყავთ სიმინდი და შაქრის ჭარხალი. მთავარი ქალაქებია კადისი, სევილია, კორდოვა, უელვა.

**ანდალუსიის მთები,** ბ ე ტ ი ს კ ო რ დ ი ლ ი ე რ ა, მთათა სისტემა სამხრ. ესპანეთში, პირენეს ნ.-კ. სამხრ. და სამხრ.-აღმ. სანაპიროს გასწვრივ. სიგრძე დაახლ. 630 *კმ*, შედგება რამდენიმე ქედისა და მასივისაგან, რ-ებიც ერთმანეთისგან გამოყოფილია მთათაშუა ქვაბულებით და ხეობებით. მაქს. სიმაღლე 3478 *მ*-მდე (მწვ. მულასენი სიერა-ნევადის ქედზე, პირენეს ნ.-კ. უმაღლესი წერტილი). აგებულია კრისტ. და კარბონატული ქანებით. განვითარებულია რელიეფის კარსტული ფორმები. ჰავა — ხმელთაშუა ზღვისა. ფერდობები შემოსილია მარადმწვანე და ფოთოლმცვივანი ტყეებითა და ბუჩქნარებით. ქვაბულებსა და ზღვის სანაპიროზე გაშენებულია ზეთისხილის, ციტრუსების პლანტაციები, ვენახები, ხარობს ფინიკის პალმა. არის რკინის მადნის საბადოები.

**ანდამანელები,** ანდამანის კუნძულების (ინდოეთი) მკვიდრი მოსახლ. ინგლ. კოლონიზაციის შედეგად თითქმის მთლიანად განადგურდა. 1850 ა-ის რაოდენობა დაახლ. 5 ათ. კაცს უდრიდა. დღეს, ზოგიერთი მონაცემებით — რამდენიმე ასეული კაცია. ლაპარაკობენ *ანდამანურ ენებზე*. ანთროპოლ. ტიპი — ნეგრიტოსული. ა. ტანდაბალი ხალხია (მამაკაცების სიმაღლე საშ. 148 *სმ*, ქალებისა — 138). 1931 აღწერით შემორჩენილი იყო ა-ის ტომთა ორი ჯგუფი (ჯარავა, ონგე), რ-ებიც იყოფოდნენ ეგზოგამიურ ჯგუფებად. ტომს სათავეში ედგა ბელადი და უხუცესთა საბჭო. რელიგია — ბუნების სულთა კულტი. ა. მისდევდნენ შემგროვებლობას, ნადირობას, თევზჭერას. იყენებდნენ სიმეტრიულ მშვილდსა და ჭვილთს. ცხოვრობდნენ ლერწმით დახურულ ოვალურ ქოხებში, განვითარების მეტად დაბალ საფეხურზე იდგნენ.

*ლიტ.*: M o c h a m e d C. M., Andaman and Nicobar on the March, «March of India», 1958, № 4—5.

**ანდამანის და ნიკობარის კუნძულები,** ინდოეთის კუთვნილი ტერიტორია (ადმ. ერთეული). ფართ. 8,3 ათ. *კმ*$^2$. მოსახლ. 110 ათ. კაცი (1971). ადმ. ც. — პორტ-ბლერი. იხ. აგრეთვე *ანდამანის კუნძულები* და *ნიკობარის კუნძულები*.

**ანდამანის ზღვა,** ნახევრად დახშული ზღვა ინდოეთის ოკეანეში. აღმ-ით ესაზღვრება ინდოჩინეთისა და მალაკის ნ.-კ-ები, სამხრ-ით — კ. სუმატრა, დას-ით — ანდამანისა და ნიკობარის კ-ები. ფართ. დაახლ. 600 ათ. *კმ*$^2$. საშ. სიღრმე 1096 *მ*, მაქს. — 4198 *მ*. ჰავა — ნოტიო ტროპ., მუსონური. ჰაერის ტემპ-რა თებ-ში 26°C, აგვ-ში 27°C. ნალექები 3000 *მმ*-ზე მეტი წელიწადში. წყლის საშ. ტემპ-რა თებ-ში 26—28°C, მაისში 29°-მდე. მარილიანობა ზაფხულში 31,5—32,5‰ ზამთარში 30,0—33,0‰, ჩრდ. ნაწილში მდ-თა ჩამონადენის გავლენით 20—25‰-მდე ეცემა. მიმოქცევა ნახევარდღეღამური, სიმაღლე 7,2 მ-მდე. გავრცელებულია დელფინები, მფრინავი თევზები, სამხრეთის ქაშაყი და სხვ. მთავარი ნავსადგურებია რანგუნი (ბირმა), პინანგი (მალაიზია).

**ანდამანის კუნძულები,** არქიპელაგი ინდ. ოკეანეში, ბენგალის ყურესა და ანდამანის ზღვას შორის. ინდ. ტერიტ. (*ანდამანის და ნიკობარის კუნძულები*) ნაწილი. მთავარი კ-ებია: ჩრდ. ანდამანი, შუა ანდამანი, სამხრ. ანდამანი, მცირე ანდამანი. ფართ. 6,5 ათ *კმ*$^2$, სიმაღლე 732 *მ*-მდე (მთა სადლ-პიკი). ა. კ. წყალქვეშა ქედის მწვერვალია. ჰავა — ტროპ.-მუსონური. შემოსილია ნოტიო მარადმწვანე ტროპ. ტყეებით. მოჰყავთ ქოქოსის პალმა, ბრინჯი და სხვ. გააქვთ ძვირფასი მერქანი. ა. კ-ის მკვიდრი მოსახლ. *ანდამანელები* არიან. ერთადერთი ქალაქია პორტ-ბლერი.

**ანდამანური ენები,** ანდამანის არქიპელაგის (ინდ. ოკეანე) აბორიგენთა ენები. დღეისათვის ამ ენებზე მოლაპარაკეთა რიცხვი უცნობია (1858 წ. — 4800 კაცი; 1901 წ. — 1880 კაცი; 1931 წ. — 460 კაცი). ა. ე. ნაკლებადაა შესწავლილი. დაუდგენელია მათი ურთიერთმიმართების საკითხიც (დამოუკიდებელი ენებია თუ ერთი რომელიმე ენის დიალექტები) და სხვა ენებთან კავშირიც (განკერძოებულია, თუ რომელიმე ლინგვისტური ჯგუფის წევრია). ა. ე. სტრუქტურულად აგლუტინაციური ტიპისაა. მათ გრამატ. წყობაში დაცულია არქ. ფორმები, რ-ებიც დიდ მეცნ. ინტერესს იწვევს.

**ანდანტე** (იტალ. andante — სიტყვასიტყვით — ნაბიჯით მიმავალი), ზომიერად ნელი ტემპი მუსიკაში; ამ ტემპით შესასრულებელი მუს. პიესა ან მისი ნაწილი. ა. სონატ.-სიმფ. ციკლის II (ან სხვა) ნაწილის გავრცელებული ტემპია.

**ანდანტინო** (იტალ. andantino — andante-ს კნინ. ფორმა), მუსიკაში — ზომიერი, *ანდანტეზე* რამდენადმე უფრო ჩქარი ტემპი; აგრეთვე ამ ტემპით შესასრულებელი მუს. პიესა ან მისი ნაწილი.

**ანდარაზანი,** კახეთის კავკასიონის სამხრ. განშტოება. მდ-ების ლოპოტისა და დიდხევის წყალგამყოფი ქედი. ქედის ჩრდ. ნაწილში აღმართულია მწვ. დიდი ანდარაზანი (სიმაღლე 3039 *მ*), სამხრ-ით — მწვ. პატარა ანდარაზანი (სიმაღლე 2348 *მ*). ქედი ძირითადად აგებულია ქვედაიურული თიხაფიქლებით. თხემურ ზონაში სუბალპ. და ალპ. მდელოებია, ქვევით — წიფლის ტყე.

**ანდარზი** (საშ. სპარსული — დარიგება, დამოძღვრა), დიდაქტ. ლიტ-რის ერთ-ერთი სახეობა შუა საუკ. ირანულ სამყაროში. ამ სახეობის ნაწარმოებები შედგენილია სახელმწიფოს მართვის მეთოდებისა

და კარგი მმართველის ღირსებათა შესახებ მსჯელობის ფორმით. ზოგიერთი ეხება აღზრდისა და ქცევის წესებს. ა-ის სახეობის რიგ ნაწარმოებს მიაწერენ სასანიან მეფეებს (მათ შორის ხოსროვ I, 531–579) ან მათ მრჩევლებსა და ვეზირებს. მოგვიანებით სპარს. ლიტ-რაში ა. დადასტურებულია „ყაბუსნამეში“, საადის „გოლესთანში“ და სხვ. სიტყვა „ა.“ ქართულში შემოსულია ანდერძის სახით (ძვ. ქართულში ვხვდებით ანდერზის, ხევსურულ დიალექტში—*ანდრეზის* ფორმითაც). გვხვდება ანდერძნამაგიც (საშ. სპარს.—ანდარზნამაკ — „ანდერძის წიგნი“).

*მ. ანდრონიკაშვილი.*

**ანდაქი,** უღელტეხილი კავკასიონის მთავარ ქედზე, ზ. დ. 2748 *მ*. მდ. ფშავის არაგვის სათავეებს (უკანაფშავი) აკავშირებს მდ. ანდაქის ხეობასთან (პირიქითი ხევსურეთი). უღელტეხილზე სუბალპ. და ალპ. მდელოებია.

**ანდაქი,** ა ნ დ ა ქ ი ს წ ყ ა ლ ი, მდინარე დუშეთის რ-ნში, მდ. არღუნის მარჯვ. შენაკადი. სიგრძე 18 *კმ*. აუზის ფართ. 272 *კმ*$^2$. სათავე აქვს კავკასიონის მთავარი წყალგამყოფი ქედის ჩრდ. კალთაზე, მთა პატარა ბორბალოსთან (პირიქითი ხევსურეთი).

**ანდაქი,** სოფელი დუშეთის რ-ნში (შატილის სოფსაბჭო), მდ. ანდაქის ნაპირზე (პირიქითი ხევსურეთი), ზ. დ. 1550 *მ*, დუშეთიდან 123 *კმ*. მაღაროსკარის კოლ-ბა (მეცხოველეობა). დაწყ. სკოლა; საშ. სკოლა-ინტერნატი სოფ. ბარისახოში (60 *კმ*).

**ანდები,** ა ნ დ ი ს კ ო რ დ ი ლ ი ე რ ე ბ ი (ანტა—ინკების ენაზე — სპილენძი, Andes; Cordillera de los Andes), უდიდესი მთათა სისტემა სამხრ. ამერიკაში. გადაჭიმულია დაახლ. 9000 *კმ*-ზე წყნარი ოკ. სანაპიროს გასწვრივ — ვენესუელის, კოლუმბიის, ეკვადორის, პერუს, ბოლივიის, ჩილესა და არგენტინის ტერიტორიებზე. მაქს. სიმაღლე 6960 *მ* (მწვ. აკონკაგუა). ა. წყნარი და ატლანტის ოკეანეთა აუზების მთავარი წყალგამყოფი და კლიმ. ზღუდეა. იცავს სამხრ. ამერიკის ტერიტ. დიდ ნაწილს წყნარი ოკ-ის ანტიციკლონის გავლენისაგან და წინ ეღობება ატლანტის ოკ-იდან წამოსულ ნოტიო ჰაერის მასებს, რის გამოც ჰავა ა-ის დას. ფერდობებზე და წყნარი ოკეანის სანაპირო ზოლში გაცილებით მშრალია, ვიდრე ა-ის აღმ ფერდობებზე. ა-ში აქვს სათავე მდ. ამაზონსა და მის მრავალრიცხოვან შენაკადს, აგრეთვე მდების ორინოკოს, პარანის და პარაგვაის შენაკადებს და პატაგონიის მდინარეებს.

გეოლ. აგებულებით ა. არაერთგვაროვანია. აღმ. ნაწილი ს. გ. 10° და 30° შორის (პუნის ზეგანი) პალეოზ. ქანებით აგებულ ჰერცინულ ნაოჭა სისტემას წარმოადგენს. ჩილეს არქ. დიდი ნაწილი და სანაპირო კორდილიერის ქედი აგებულია კამბრიულისწინა კრისტ. ქანებით, დანარჩენი ნაწილი კი — მეზოზ. ზღვიურ-კონტინენტური წყებებით. ა-ის წარმოშობა დაკავშირებულია ძირითადად ალპ. დანაოჭებასთან, გეოსინკლინური რეჟიმი ტრიასში დაიწყო, დანაოჭება — ცარცული პერიოდის ბოლოს და გაგრძელდა პალეოგენსა და ნეოგენში. მთათწარმომშობ პროცესებს თან სდევდა რღვევები და ძლიერი ვულკანიზმი, ინტრუზიული მასივების წარმოქმნა და მთათაშორისი ტექტონ. დეპრესიების ჩამოყალიბება. მთათწარმომშობი პროცესები ა-ში დღესაც გრძელდება, რასაც მოწმობს ხშირი მიწისძვრები და აქტიურად მოქმედი ვულკანები (მისტი — 5821 *მ*; ლიულიაილიაკო — 6723 *მ*). წიაღისეულიდან აღსანიშნავია ნავთობი (ვენესუელა, პერუ, ბოლივია, არგენტინა), კალა, ვერცხლი, ვოლფრამი (პერუ, ბოლივია), სპილენძი (ჩილე), ოქრო, პლატინა (კოლუმბია), ნატრიუმის გვარჯილა (ჩილე) და სხვ.

ა. შედგება ძირითადად მერიდიანული მიმართულების პარალელური ქედებისაგან (აღმ., ცენტრ., დას. და სანაპირო კორდილიერები), რ-თა შორის ვრცელი პლატოები ან ქვაბულებია. სტრუქტურულ-გეომორფოლ. თავისებურებათა მიხედვით, ა-ს (ჩრდ-იდან სამხრ-კენ) რამდენიმე მონაკვეთად ყოფენ: სამხრ. ამერ. ჩრდ.-აღმ. ნაწილში კარიბის ზღვის სანაპიროს გასწვრივ აღმართულია კ ა რ ი ბ ი ს ა-ის საშ. სიმაღლის (2765 *მ*-მდე) ორი ნაოჭა-ეროზიული ქედი. მის დას. გაგრძელებას ჩ რ დ ი ლ ო-დ ა ს ა ვ ლ ე თ ი ა. წარმოადგენს. იგი აღმართულია კოლუმბიისა და დას. ვენესუელის ტერიტორიაზე და მოიცავს დას., ცენტრ. და აღმ. კორდილიერების მაღალ ნაოჭა-ბელტურ ქედებს, რ-თა შორის მარაკაიბოს, მაგდალენისა და კაუკის ღრმა და განიერი ქვაბულებია. ა-ის ამ მონაკვეთისათვის დამახასიათებელია უახლესი რღვევები, ჰორსტული მასივები (სიერა-ნევადა-დე - სანტა - მარტა, 5800 *მ*), ვულკანიზმი (ვულკანი რუისი, 5400 *მ*) და ვრცელი მოსწორებული ზედაპირები. მაღალმთიან ზოლში განვითარებულია ძველმყინვარული რელიეფი და თანამედროვე გამყინვარება. ჩრდ.-დას. ა-ის სამხრ. გაგრძელებაა ე კ ვ ა დ ო რ ი ს ა., რ-იც მოიცავს დას. და აღმ. კორდილიერების მაღალ ქედებს. ეკვადორის ა-ის მორფოგენეზში მნიშვნელოვან როლს ასრულებს კაინოზ. ვულკანიზმი (ვულკანი ჩიმბორასო — 6262 *მ*, კოტოპახი და სხვ.). ს. გ. 4°-იდან 14°30′-მდე აღმართულია პ ე რ უ ს ა., სადაც გამოიყოფა დას. კორდილიერის ინტრუზიული მაღალი ქედი (მწვ. უასკარანი, 6768 *მ*) 4000–4500 *მ* სიმაღლის ზეგნებით და ცენტრ. კორდილიერის ნაოჭა-ბელტური ქედი. აღმ. კორდილიერა შედგება რამდენიმე დაბალი ნაოჭა-ეროზიული ქედისაგან. პერუს ა-თვის დამახასიათებელია თანამედროვე გამყინვარება, ქედები ღრმადაა ჩაჭრილი მდ-ების მარანიონის, უალიაგის და უკაიალის კანიონებით. ს.გ. 14°30′—28° შორის აღმართულია ა-ის ყველაზე რთული აგებულების ვრცელი მონაკვეთი — ც ე ნ ტ რ ა ლ უ რ ი ა., რ-ის დას ფრთას სანაპირო კორდილიერის ინტრუზიული ქედი წარმოადგენს. სანაპირო კორდილიერისა და დას. კორდილიერის ქედებს შორის განვითარებულია ვრცელი გასწვრივი ტექტონ. ხეობა. დას. და აღმ. კორდილიერებს შორის მოქცეულია პუნის ვრცელი ზეგანი (ზ. დ. 4000 *მ*-ზე მეტი), სადაც მრავალი ტექტონ. წარმოშობის ტბა (ტიტიკაკა, პოოპო, კოიპასა და სხვ.) და მლაშობია. დას. კორდილიერის ქედზე ბევრი ვულკანი (ვულკანი კოროპუნა, 6425 *მ*) და ინტრუზიული პიკია აღმართული. ახასიათებს მძლავრი გამყინვარება. ცენტრ ა-ის სამხრ. გაგრძელება ჩ ი ლ ე-ა რ გ ე ნ ტ ი ნ ი ს ა. გადაჭიმულია ს. გ. 28—35° შორის (სანაპირო კორდილიერა, მთავარი კორდილიერა და მათ შორის მოქცეული გასწვრივი ტექტონ. ხეობა). მასზეა ა-ის უმაღლესი წერტილი აკონკაგუა. ა-ის უკიდურესი სამხრ. მონაკვეთია პ ა ტ ა გ ო ნ ი ი ს ა. (სიმაღლე 4035 *მ*-მდე), რ-იც გამოირჩევა მძლავრი თანამედროვე გამყინვარებით და აქტ. ვულკანიზმით.

ა-ის რელიეფისა და მდინარეთა ქსლის თავისებურება განპირობებულია არა მარტო სტრუქტურული, არამედ კლიმ. სხვაობებითაც (უმთავრესად ატმ ნალექების განაწილებით). კარიბის ა-ში ჰავა სუბეკვატორულია, ნალექები 500—1000 *მმ* წელიწადში. ჩრდ.-დას. ა-ში ბევრი ნალექი (8000—10000 *მმ*) მოდის და თანაბრადაა განაწილებული აღმ. და დას. ფერდობებზე მთელი წლის განმავლობაში. ა-ის დას ფერდობებზე ს. გ. 5—28° შორის ნალექები უმნიშვნელოა (150—200 *მმ*). აქ ქედებს შორის მოქცეულ მაღალმთიან პლატოებზე ტროპ. უდაბნოს ჰავაა. ს. გ. 30° სამხრ-ით, სუბტროპ. სარტყელში, ნალექების რაოდენობა მატულობს და პატაგონიის ა-ში 5000—7000 *მმ* აღწევს. მუდმივი თოვლის საზღვარი ჩრდ.-დას. და ეკვადორის ა-ში ზ. დ. 4300—4900 *მ*-ზეა, ცენტრ. ა-ში — 5600—6100 *მ*-ზე (პუნაში — 6500 *მ*, უმაღლესი დედამიწაზე), პატაგონიის ა-ში — 1000—1200 *მ*-ზე, ცეცხლოვანი მიწის სამხრ. ნაწილში—500—700 *მ*-ზე, ხოლო ს. გ. 46°30′-იდან მყინვარები ოკეანის დონემდე ეშვება. ა-ის სხვადასხვა გეოგრ. სარტყელში მდებარეობა და დიდი აბსოლ. სიმაღლე განაპირობებს ნიადაგებისა და მცენარეული საფრის მრავალფეროვნებასა და მკვეთრად გამოხატულ სიმაღლებრივ სარტყლურობას. ჩრდ. და ცენტრ. ა-ის აღმ. საქარე ფერდობები შემოსილია ლატერიტულ ნიადაგზე აღმოცენებული მთის ნოტიო ეკვატორული და ტროპ. ტყით — ჰილეით, სადაც პალმა, კაუჩუკის და კაკაოს ხე იზრდება. ვენესუელის ა-ის მთის წითელმიწა ნიადაგზე ფოთოლმცვივანი ტყეები ხარობს, ხოლო ჩილეს ა-ში ყავისფერ ნიადაგზე — მარადმწვანე სუბტროპ. მცენა-

ა ნ დ ე ბ ი
ოროგრაფიული სქემა
400 კმ

რეულობა (მაკვისის ტიპის ბუჩქნარები — ესპინალესი, მარადმწვანე და ფოთოლმცვივანი წიფელი და სხვ.). პატაგონიის ა-ის ტყის მურა ნიადაგზე ხარობს ჰემიჰილეა, ჭარბობს მარადმწვანე წიფელი, ენდემური არაუკარია და სხვ. ა-ის ჩრდ. ნაწილის მაღალმთიან პლატოზე მდელოებია (პარამოსი), ცენტრ. ა-ში — მაღალმთის მშრალი სტეპები (ხალკა), პუნასა და წყნარი ოკ. სანაპირო ზოლში, ს. გ. 5—28° შორის უდაბნოს ტიპის ნიადაგები და მცენარეულობაა. ა. ქინაქინის ხის, კოკას, კარტოფილის და სხვ. ძვირფას მცენარეთა სამშობლოა.

ცხოველთა სამყარო ბრაზილიისა და ჩილე-პატაგონიის ზოოგეოგრ. ქვეოლქებს ეკუთვნის. ბინადრობენ ლამა, რელიქტური სათვალიანი დათვი, ენდემური ირმები პუდუ და უემალი, მაგელანის ძაღლი და სხვ. მრავლადაა ენდემური ფრინველი. მ. შ. კონდორი. მდინარეებში ბევრი თევზია.

**ანდეზინი** (სახელი ეწოდა *ანდების* მიხედვით), მინერალი, ცვალებადი ქიმ. შედგენილობით 50—70% $Na[AlSi_3O_8]$ + 30—50% $Ca[Al_2Si_2O_8]$. კარკასული სტრუქტურის ალუმინსილიკატი, *პლაგიოკლაზების* ქვეჯგუფის შუალედი წევრი. კრისტალდება ტრიკლინურ სინგონიაში. აქვს მორუხო-თეთრი ფერი, ელვარება—მინისებრი, სიმაგრე მინერ. სკალით—6, სიმკვრივე—2670 *კგ/მ³*. საშ. მჟავიანობის მაგმური ქანების, განსაკუთრებით დიორიტებისა და ანდეზიტების ქანმაშენი მინერალია. ა-ს იყენებენ ქიმ. მრეწველობაში მჟავაგამძლე კერამ. ნაკეთობათა დასამზადებლად.

**ანდეზიტ-ბაზალტი,** ვულკ. წარმოშობის მასიური ან ფოროვანი ქანი, მუქი რუხი ფერის, ზოგჯერ თითქმის შავი. შედგება ანდეზინის, პიროქსენის, მაგნეტიტის და ვულკ. მინისაგან. ქიმ. და მინერ. შედგენილობით ა. გარდამავალია ანდეზიტებსა და ბაზალტებს შორის. ანდეზიტებთან შედარებით უფრო ფუძეა და მეტი რაოდენობით შეიცავს მუქ სილიკატებს. ა. ფართოდაა გავრცელებული ძველი და თანამედროვე ვულკანიზმის რ-ნებში. საქართველოში გვხვდება ჯავახეთის ვულკ. ზეგანზე, წალკის, დმანისის რ-ნებში, თბილისთან — ფონიჭალის ნაზვავებში, სოფ. თელეთთან (შავნაბადის ეროზიულ კონუსში), კოჯრის ციხესთან. ა-ს იყენებენ მშენებლობაში მოსაპირკეთებლად.

**ანდეზიტი** (სახელი ეწოდა *ანდების* მიხედვით), ვულკანური წარმოშობის საშ. მჟავიანობის ქანი, მუქი რუხი ან მოწითალო ფერისა. მჭიდრო, ზოგჯერ ფოროვანი, პორფირული აგებულებისაა. ძირითადი მასა ვულკ. მინის, *პლაგიოკლაზისა* და პიროქსენის მიკროლითების ნარევია, პორფირული გამონაყოფებია პლაგიოკლაზი (ანდეზინი) და ერთი ან რამდენიმე მუქი სილიკატი: ავგიტი, რქატყუარა, ზოგჯერ ჰიპერსტენი ან ბიოტიტი. არჩევენ ორპიროქსენიან, ქარსიან, ჰიპერსტენიან ა-ს და სხვა სახესხვაობებს. ა. ფართოდაა გავრცელებული ძველი და თანამედროვე ვულკანიზმის რაიონებში. საქართველოში გვხვდება ყაზბეგის რ-ნში (ვულკანები: მყინვარწვერი, ქაბარჯინა), მდინარეების დიდი და პატარა ლიახვის, ქსნისა და არაგვის სათავეებში (ყელის ვულკ ზეგანი), აჭარა-თრიალეთის ქედზე (ბორჯომ-ბაკურიანი, ციხისჯვარი, გუჯარეთი), ჯავახეთის ზეგანზე (აბულ-სამსარის და ჯავახეთის ქედები). ა-ს იყენებენ საშენ და მჟავაგამძლე მასალად.

**ანდეზიტური ხაზი,** ხაზი, რ-იც გამოყოფს წყნარი ოკ-ის პერიფერიულ ნაწილს მისი შიგა არეებისაგან. ოკეანის პერიფერიულ ნაწილში გავრცელებულია უმთავრესად ანდეზიტური შედგენილობის ვულკ. ქანები, შიგა არეებში — ბაზალტური. ა. ხ. დაადგინა ამერ. გეოლოგმა ჯ. მარშალმა 1911. აღმ-ით ა. ხ. ამერ. სანაპიროს გასდევს, ჩრდ-ით ოკეანის მხრიდან გარს უვლის ალეუტის კუნძულოვან რკალს, ხოლო დას-ით — კამჩატკის ნ.-კ-ს, კურილის, იაპონიის, მარიანის, მელანეზიის კ-ებს და ახალ ზელანდიას. ა. ხ-ის შიგამდებარე არე მიჩნეულია წყნარი ოკ. უძველეს ნაწილად. მას აქვს ტიპობრივი ოკეანური დედამიწის ქერქი, რ-იც დას-ით და სამხრ-ით უშუალოდ კონტინენტურით, ხოლო აღმ-ით გარდამავალი ტიპის ქერქით იცვლება.

**ანდერსენი** (Andersen) ჰანს კრისტიან (2. IV. 1805, ოდენსე, — 4. VIII. 1875, კოპენჰაგენი), დანიელი მწერალი. ღარიბი მეწაღის შვილი. განვლო ცხოვრების მძიმე გზა, რაც შესანიშნავად აღწერა ავტობიოგრ. ნაწარმოებში „ზღაპარი ჩემი ცხოვრებისა" (1846). პირველი ლექსები 1826 გამოაქვეყნა („მომაკვდავი ბავშვი" და სხვ.). პროზაულ ნაწარმოებებში „ქვეითად მოგზაურობა ჰოლმენარხიდან კუნძულ ამაგერის აღმოსავლეთ კონცხამდე" (1829), „ჩრდილოვანი სურათები ანუ მოგზაურობა ჰარცზე" (1831), „აგნეტა და წყლის კაცი" (1834), „სურათებიანი წიგნი უსურათოდ" (1840), რომანებში „იმპროვიზატორი" (1835), „მხოლოდ მევიოლინე" (1837), „ორი ბარონესა" (ტ. 1—3, 1849) და სხვ., დრამაში „მულატი" (1840) ა. ასახავდა უბრალო ადამიანების ცხოვრებას, მძაფრი სატირით თავს ესხმოდა სოც. თუ რასობრივ უსამართლობას, მოგვითხრობდა ხელოვანის ტრაგიკული ბედის შესახებ. ა-ის პირველი ზღაპრები 1835—37 გამოქვეყნდა („ბავშვებისათვის ნაამბობი ზღაპრები", სამი კრებული). მას შემდეგ ზღაპრულმა ნოველისტიკამ თანდათანობით ძირითადი ადგილი დაიკავა მწერლის შემოქმედებაში. ა-ის ზღაპრებსა და ამბებს ახასიათებს ღრმა ჰუმანიზმი, ხალასი იუმორი. მწერალმა შექმნა მთელი სამყარო, რ-იც გამსჭვალულია გამბედაობის, ერთგულების, პატიოსნებისა და შრომისმოყვარეობის სულისკვეთებით. ამ სამყაროს რაინდები ებრძვიან სილაჩრეს, უხამსობას, ეგოიზმს, მცონარობას, ანგარებას. ა. თავისი ზღაპრების მკითხველებად გულისხმობდა ბავშვებსაც და დიდებსაც. პატარებს იგი სთავაზობდა სათავგადასავლო კოლიზიებით აღსავსე ზღაპრულ ამბებს, ხოლო მოზრდილებს — იმდროინდელი ზნეობის კრიტიკას, უხატავდა მათ ამა სოფლის ძლიერთა გონებრივ სიჩლუნგეს, ეგოიზმს, პატივმოყვარეობას („მეფის ახალი ტანსაცმელი", 1837; „ბულბული", 1843; „მეღორე",1841; „ტალკვესი", 1835; „დიდი კლაუსი და პატარა კლაუსი", „თოვლის დედოფალი", 1844; „ღორები", „მწვანე ცეროდენები", „ჭეშმარიტება", „ოლე—სამრეკლოს დარაჯი", „ბავშვთა ტიტიკი" და სხვ ). ა-ის ზღაპრებში ფსიქოლ. და ყოფითი დეტალების სიუხვე ამბებს და გმირებს კლორიტულ, კონკრ. და რეალურ ელფერს სძენს. ენა ნათელია და სასაუბრო, სინტაქსი — მოქნილი, სტილი -- ცოცხალი და ენერგიული. ა-ის თხზულებები თარგმნილია მრავალ ენაზე.

*თხზ.*: Eventyr og historier, bd. 1—10, Kbh., 1955; ნახატებიანი საყმაწვილო მოთხრობები, ტფ , 1911; ზღაპრები, ტფ., 1920; ზღაპრები, თბ., 1956; ბედები, თბ., 1962; ნამცეცა, თბ., 1970; თოვლის დედოფალი, თბ., 1972; Собр. соч., т. 1—4, СПб., 1894—95; Сказки и истории, М., 1955.

*ლიტ.*: ჭ ყ ა დ უ ა ა., დიდი დანიელი მწერალი ჰანს ქრისტიან ანდერსენი, თბ., 1956; Важдаев В., Г. Х. Андерсен. Очерк жизни и творчества, М., 1957; Погодин А. С., Классик датской литературы Х. К. Андерсен, М., 1955; Х. К. Андерсен. Биобиблиографический указатель, М., 1961.



ჰ. კ. ანდერსენი.

**ანდერსენ-ნექსე** (Andersen-Nexö), ნამდვ. გვარი ა ნ დ ე რ ს ე ნ ი, ფსევდ. — ნ ე ქ ს ე) მარტინ (26. VI. 1869, კოპენჰაგენი,— 1. VI. 1954, დრეზდენი), დანიელი მწერალი და საზ. მოღვაწე; დანიის კომპარტიის ერთ-ერთი დამფუძნებელი. ქვის მთლელი მუშის შვილი. სიჭაბუკის წლები გაჭირვებაში გაატარა. სწავლობდა კოპენჰაგენის ღარიბთა სკოლაში, შემდეგ — ქ. ნექსეს სასწავლებელში; 1893 დაამთავრა ასკის უმაღლესი სახალხო სკოლა და მუშაობა დაიწყო ქ. ოდენსეში სახალხო სკოლის მასწავლებლად. ამავე წელს პრესაში გამოჩნდა მისი პირველი ლექსები, რ-ებიც შემდეგ შევიდა ცალკე კრებულში („ლექსები", 1926). მოთხრობების პირველი კრებ. „ჩრდილები" ა.-ნ-მ გამოაქვეყნა 1898. მოთხრობების შემდგომ კრებულში „თხუნელას ნაკვალევი" მდაბიო ხალხის წარმომადგენელთა ცხოვრებაა დახატული. 1906—10 პერიოდულ პრესაში გამოქვეყნდა რომანი „პელე დამპყრობელი" (ტ. 1—4), რ-შიც აისახა დანიის მუშათა მოძრაობის პირველი ნაბიჯები. ამ რომანს, როგორც პროლეტ. ლიტ-რის ერთ-ერთ საუკეთესო ნიმუშს, მაღალი შეფასება მისცეს ვ. ი. ლენინმა, ჟ. ჟორესმა, ვ. პიკმა. ა.-ნ-ს შემდგომი სეტაპო ნაწარმოებია რომანი „დიტე — კაცთა მოდგმის ნაშიერი" (ტ. 1—5, 1917—21), რ-ის მთავარ გმირია მუშა ქალი (რომანის მიხედვით შექმნილმა ფილმმა 1947 ვენეციის კინოფესტივალზე პრემია დაიმსახურა).

ა.-ნ-ზე დიდი გავლენა მოახდინა 1917 ოქტ. რევოლუციამ. სოციალიზმის იდეები მისი ცხოვრების განუყრელი თანამგზავრი გახდა, ხოლო სოციალ. რეალიზმი — მისი შემოქმედების ძირითადი მეთოდი. ამ მეთოდის საფუძველზე შეიქმნა ა.-ნ-ს მოთხრობათა ციკლი „მოგონებანი" (1932—39), თავისებური ისტ. ტრილოგია — რომანები „წითელი მორტენი" (1945), „დაკარგული თაობა" (1948) და დაუმთავრებელი „ჟანეტი" (გამოიცა 1957), რ-ებიც დანიის მუშათა კლასის ცხოვრებასა და ბრძოლას ასახავენ. ამავე იდეებით არის გამსჭვალული ა.-ნ-ს დიდძალი პუბლიც. ნაწერები.

ა.-ნ-ს სდევნიდნენ მისი პროგრ. შეხედულებების გამო. II მსოფლიო ომის დროს, ჰიტლერელთა მიერ დანიის ოკუპაციის პერიოდში, იგი ჯერ შვეციაში (1943), შემდეგ კი საბჭ. კავშირში (1944—45) გაიხიზნა. 50-იანი წწ. დასაწყისში დანიის რეაქციულმა წრეებმა აიძულეს იგი სამშობლოდან გდრ-ში გადასახლებულიყო, სადაც სიცოცხლის ბოლო წლებამდე ცხოვრობდა. აქ მას გდრ-ის ეროვნ. პრემია მიანიჭეს. 1950 ა.-ნ. მსოფლიოს მშვიდობის საბჭოს წევრად იქნა არჩეული, ხოლო შემდგომ — „ხალხთა შორის მშვიდობის განმტკიცებისათვის" საერთაშ. ლენინური პრემიების კომიტეტის წევრად.

*თხზ.*: თოჟინა, თბ., 1969; Собр. соч., т. 1—10, М , 1951—54.

*ლიტ.*: Крымова Н., Погодин А. С., Мартин Андерсен Нексе, М., 1960; Мартин Андерсен Нексе. Биобиблиографический указатель, М., 1969.



მ. ანდერსენ-ნექსე.

**ანდერსონი** (Anderson) კარლ დეივიდ (დ. 3. IX. 1905, ნიუ-იორკი), ამერ. ფიზიკოს-ექსპერიმენტატორი, კალიფორნიის (აშშ) ტექნოლ. ინ-ტის პროფესორი. ა-ის შრომები ეხება კოსმ. სხივებისა და ელემენტარული ნაწილაკების შესწავლას. 1932 კოსმ. სხივების ნაკადში აღმოაჩინა *პოზიტრონი*, ხოლო 1936 ამერ. ფიზიკოს ს. ნედერმაიერთან ერთად — $\mu$-მეზონები (*მიუონები*). მიენიჭა ნობელის პრემია (1936).

*ლიტ.*: Жданов Г. Б., Лучи из мировых глубин, М.—Л., 1948.

**ანდერსონი** (Anderson) შერვუდ (13. IX. 1876, კამდენი, ოჰაიოს შტატი, — 8. III. 1941, კოლონი, პანამა), ამერ. მწერალი. სისტემ. განათლება არ მიუღია. გამოიცვალა მრავალი პროფესია. 1916 გამოაქვეყნა პირველი წიგნი — ავტობიოგრ. რომანი „უინდი მაკფერსონის"

ვაჟი". 20-იანი წწ. დასაწყისში განიცადა გ. *სტაინისა* და ზ. *ფროიდის* გავლენა. ა-ის საუკეთესო რომანებად ითვლება „ბნელი სიცილი" (1925), „სურვილის მიღმა" (1932). ა. ცნობილია, როგორც უსიუჟეტო ფსიქოლ. ნოველის შემქმნელი. კრებულებში „უაინსბურგი, ოჰაიო" (1919), „კვერცხის ტრიუმფი". (1921), „ცხენები და ადამიანები" (1923), „სიკვდილი ტყეში" (1933) ოსტატურადაა წარმოსახული დიდი და პროვ. ქალაქების გარემო, ნივთებით დათრგუნვილი, მარტოობით შეპყრობილი, სულიერად დეფორმირებული გროტესკული ხასიათები. ა-მა დიდი გავლენა მოახდინა 20—30-იანი წწ. ამერ. მწერლებზე, კერძოდ, ე. ჰემინგუეისა და უ. ფოლკნერზე.

*თხზ.*: Portable Sherwood Anderson, ed. H. Gregory, [N. Y.], 1949; Рассказы, М.—Л., 1959; ქაღალდის ბურთულები. არავინ არ იცის, «ხომლი», 1969, № 2.

*ლიტ.*: Динамов С., Жизненный путь Шервуда Андерсона, «Интернациональная литература», 1935, № 11.

**ანდერძი,** მოქალაქის განკარგულება იმის თაობაზე, თუ ვის უტოვებს იგი ქონებას სიკვდილის შემთხვევაში; დოკუმენტი, რ-იც ასეთ განკარგულებას შეიცავს. ა. შედგენილი უნდა იყოს კანონით დაწესებული ფორმის მიხედვით. იურიდ. ძალა მას მხოლოდ იმ შემთხვევაში ენიჭება, თუ მოანდერძე ქმედუნარიანია.

საბჭ. კანონმდებლობა ცნობს მხოლოდ წერილობითს ა-ს, რ-იც დამოწმებული უნდა იყოს სანოტარო ორგანოს ან, სადაც ასეთი ორგანო არ არსებობს, მშრომელთა დეპუტატების საბჭოს აღმასკომის მიერ (საქ. სსრ სამოქალაქო სამართ. კოდ., მ. 551). კანონით მითითებულ შემთხვევაში ა. შეიძლება დაამოწმოს სამხ. ნაწილის სარდლობამ, გემის კაპიტანმა, საავადმყოფოს მთავარმა ექიმმა ან მორიგე ექიმმა, საპატიმრო ადგილის ადმინისტრაციამ და სხვ (მ. 552). სამოქალაქო კანონმდებლობაში დაწვრილებით არის განსაზღვრული ა-ით მემკვიდრეობის წესი (იხ. *მემკვიდრეობა*).

ა. უძველესი სამართ. ინ-ტია. ჯერ კიდევ *ხამურაბის კანონები* იცნობდა ა-ით მემკვიდრეობას ოჯახის ფარგლებში. ა-ით მემკვიდრეობის ნორმებს შეიცავდა ძვ. რომის სამართალი. მემკვიდრეზე გადადიოდა მოანდერძის ქონებაც და ვალებიც. შუა საუკ. ევრ. სამართალში ა-ის როლი ჯერ შეიზღუდა, მაგრამ შემდეგ ეკლესიის გავლენით კვლავ გაიზარდა. ქართ. ფეოდ. სამართლის ძეგლები მოწმობენ, რომ ძვ საქართველოშიც ა-ის ინ-ტი დიდად განვითარებული ყოფილა (თავდაპირველად მას „ა ღ თ ქ უ მ ა ჲ" ერქვა). ა-ით შეიძლებოდა მხოლოდ უდავო ქონების დატოვება. როცა მოანდერძის ნება დიდმნიშვნელოვან საქმეს შეეხებოდა, ა-ს განსაკუთრებული ფორმით წერდნენ; უნდა აღნიშნულიყო მოანდერძის სრული ვინაობა და დამოწმებულიყო, რომ იგი თავისუფლად და ძალდაუტანებლად გამოხატავდა თავის ნებას. ა-ის შედგენისას მოანდერძეს საანდერძო ქმედუნარიანობა უნდა ჰქონოდა — უნდა ყოფილიყო „სიმრთელესა შინა ტანისა" და „სრულითა ცნობითა" აღჭურვილი.

*ლიტ.*: ნადარეიშვილი გ., ქართული საოჯახო სამართლის ისტორიიდან, თბ., 1965; ჯავახიშვილი ივ., ქართული სამართლის ისტორია, წგნ. 2, ნაკვ. 2, ტფ., 1929; Гордон М. В., Наследование по закону и по завещанию, М., 1967.

*გ. ნადარეიშვილი.*

**ანდერძი** წიგნისა, მინაწერი ძველ ხელნაწერებზე, რ-შიც აღნიშნულია ხელნაწერის გადამწერის, შემკვეთის (ზოგჯერ — ავტორის) ვინაობა, გადაწერის ადგილი და დრო, ხელნაწერის წყაროები, გადაწერის მიზანი, საწერი მასალა და სხვ. მაგ., *ადიშის ოთხთავის* ა. გვაცნობებს: „დაიწერა წმიდაჲ ესე ოთხთავი დასაბამითგან წელთა **ხფ**[ა, ქორონიკო]ნსა **რიზ**, შობ[ითგან] უფლისა ჩუენისა იესუ ქრისტესით წელთა **ჩა**. . მწერ[ალი] ამისი მიქაელ ლოცვასა მომიჴსენეთ და შემინდვეთ სიუცბე ჩემი". ა-ები მრავალ საყურადღებო ცნობას შეიცავს და დიდი მნიშვნელობა აქვს ხელნაწერის ტექსტოლოგიური შესწავლისათვის თუ მისი შექმნის თარიღის დასადგენად.

**ანდიელები** (საკ. სახელწ. — ყ ვ ა ნ ა ლ ი), კავკ. წარმომავლობის ხალხი. ცხოვრობენ დაღ. ასსრ-ში, მდ. ანდის ყოისუს ხეობაში, ბოთლიხის რ-ნში, ანდის სოფსაბჭოს რამდენიმე სოფელში. რაოდენობა 8 ათ. (1970). ყოფითა და კულტურით ენათესავებიან ხუნძებს. ენა— ანდიური. მორწმუნეთა რელიგია — ისლამი (სუნიტური). მისდევენ მეცხვარეობასა და მიწათმოქმედებას. ამზადებენ საუკეთესო ნაბდებს. ეროვნულად ამჟამად ხუნძებს განეკუთვნებიან.

*ლიტ.*: Народы Кавказа, т. 1, М., 1960.

*თ. ჩიქოვანი.*

**ანდისი,** სოფელი სამხრ. ოსეთის აო ცხინვალის რ-ნში (ქემერტის სოფსაბჭო), მდ. დიდი ლიახვის მარცხ. მხარეს. ზ. დ. 1200 *მ*, ცხინვალიდან 15 *კმ*. ქემერტის კოლ-ბა (მემინდვრეობა, მეცხოველეობა). დაწყ. სკოლა; საშ. სკოლა ქ. ცხინვალში, საავადმყოფო.

**ანდის ქედი,** ქედი კავკასიონის ჩრდ.-აღმ. ნაწილში, ჩაჩნ.-ინგუშ. და დაღ. ასსრ-ების საზღვარზე. მდ-ების ანდის ყოისუს, სუნჟისა და თერგის ქვემო დინების აუზების წყალგამყოფი. სიგრძე დაახლ. 60 *კმ*, სიმაღლე 2736 *მ*-მდე. აგებულია ცარცული კირქვებით. ფერდობები შემოსილია წიფლისა და რცხილის ტყეებით, სამხრ. ფერდობები — მთის მდელოსტეპებით და ბუჩქნარით, თხემზე მდელოებია.

**ანდის ყოისუ,** მდინარე საქ. სსრ (ახმეტის რ-ნი) და დაღესტნის ასსრ-ში, სათავე აქვს კავკასიონის მთავარი ქედის ჩრდ. ფერდობზე. წარმოიქმნება თუშეთის ალაზნისა და პირიქითი ალაზნის შეერთებით. სიგრძე (თუშეთის ალაზნის სათავიდან) 203 *კმ*, აუზის ფართ. 4820 *კმ*². მიედინება ვიწრო, ღრმა ხეობაში, აჩენს ჭორომებსა და ჩანჩქერებს. იერთებს მრავალ მთის მდინარეს. საზრდოობს თოვლის, წვიმისა და მიწისქვეშა წყლებით, ზემო დინებაში — მყინვარებითაც. წყალდიდობა გაზაფხულზე და ზაფხულში იცის, წყალმცირობა—ზამთარში. უერთდება მდ. ავარიის ყოისუს და ქმნის მდ. სულაკს.

*ი აფხაზავა.*

**ანდიურ-დიდოური (ცეზური) ხალხები,** ხუნძების მონათესავე ხალხების ორი ჯგუფი: ანდიური (*ანდიელები, ბოთლიხელები*, ღოდობერიელები, *ჭამალალები, ბაგვალალები, ტინდიელები, კარატაელები, ახვახელები*) და დიდოური (*დიდოელები, ხვარშიელები, ბეჟიტელები*, ჰუნზიბელები). ცხოვრობენ დაღ. ასსრ-ში, მდ. ანდის ყოისუს ხეობაში: ანდიური ჯგუფი ძირითადად — გუმბეთის რ-ნში, ჩაჩნეთის გვერდით, ხოლო დიდოური — წუნტის რ-ნში, საქართველოს (თუშეთი, კახეთი) მეზობლად. ეთნიკურად ენათესავებიან ხუნძებს, თუმცა შემონახული აქვთ კულტ. და ყოფის თავისებური ფორმები. ხუნძებთან ურთიერთობის მთავარ საშუალებას წარმოადგენდა ე. წ. ჯარის, თემის ენა (ბოლმაწ), რ-იც საფუძვლად დაედო ხუნძურ ლიტ. ენას. ა-დ. ხ. საქართველოს (კახეთს) უმთავრესად ყადორის ზეკარით უკავშირდებოდნენ. ძირითადი საქმიანობაა მესაქონლეობა, მიწათმოქმედება, მებაღეობა.

*ლიტ.*: Народы Кавказа, т. 1, М., 1960.

*ა. რობაქიძე.*

**ანდიური ენა,** დაღესტნურ ენათა ჯგუფის ხუნძურ-ანდიურ-დიდოური ქვეჯგუფის ერთ-ერთი ენა. გავრცელებულია ბოთლიხის რ-ნის (დაღესტნის ასსრ) აულებში: ანდი, ღუნხა, ღაღათლი, აშალი, რიკვანი, ჩანხო, ზილო, მუნიბი და ქვანხიდათლი. ა. ე-ზე ლაპარაკობს 9 ათასამდე კაცი. გაირჩევა თქმათა ორი ძირითადი ჯგუფი: ზემოანდიური ანუ საკუთრივ ანდიური (ანდის, ღუნხის, ღაღათლის, აშალის, რიკვანის, ჩანხოს და ზილოს თქმები) და ქვემოანდიური ანუ მუნიბ-ქვანხიდათლური (მუნიბისა და ქვანხიდათლის თქმები). ა. ე-ის ხმოვანთა სისტემა მარტივია. აქვს 5 ხმოვანი: ა, ე, ი, ო, უ (თქმებში დასტურდება მათი ნაზალიზებული ვარიანტებიც მეორეული წარმოშობისა). დანარჩენ ხუნძურ-ანდიურ ენათა ა ხმოვანს ა. ე-ში ხშირად ო შეესატყვისება (მაგ., ხუნძური — „ბაწ" — „მგელი", ანდიური „ბოწო"). თანხმოვნებში გამოიყოფა სონორები და ჩქამიერები. ჩქამიერი შეიძლება იყოს მჟღერი ან ყრუ, ხოლო უკანასკნელი—ფშვინვიერი ან აბრუპტივი. ყრუ თანხმოვანთა შორის არსებობს დაპირისპირება სიმაგრის მიხედვით: მაგარი (ძლიერი) —არამაგარი (სუსტი). მოიპოვება მჟღერ ხშულთა და აფრიკატთა გემინირებული ვარიანტებიც. გარჩეულია ლატერალური თანხმოვნები. სიტყვის თავში ერთზე მეტი თანხმოვანი შეუძლებელია. სიტყვის ბოლოში (სხვადასხვა თქმებში მეტ-ნაკლები ინტენსიურობით) მოქმედებს ღია მარცვლის კანონი. ამ კანონის შესაბამისად თანხმოვანზე დაბოლოებულ ნასესხებ სიტყვებს ბოლოში დაერთვის ი (колхоз — ქოლხოზი — კოლმეურნეობა). ა. ე-ში გარჩეულია გრამატ. კლასები: ზემოანდიურ თქმებში — 4 კლასი (ვ, ჲ, ბ, რ), ქვემოანდიურ თქმებში — 3 კლასი (ვ, ჲ, ბ). ძირითადი ბრუნვებია სახელობითი, ერგატივი, ნათესაობითი, მიცემითი, აფექტივი. მდიდრად არის წარმოდგენილი ადგილობითი (წარმოშობით თანდებულიანი) ბრუნვები: 7 სერია, სამ-სამი ბრუნვით თითოეული. ზმნა მდიდარია დრო-კილოთა ფორმებით. უღვლილება კლასოვანია — ზმნა იცვლება გრამატ. კლასების მიხედვით (გარდაუვალი ზმნა იცვლება სუბიექტის კლასის მიხედვით, გარდამავალი — ობიექტის კლასის მიხედვით). გვარი არ გაირჩევა. გარდაუვალი ზმნის სუბიექტი დაისმის სახ. ბრუნვაში, გარდამავლისა — ერგატიულ ბრუნვაში; გარდამავალი ზმნის უახლოესი (პირდაპირი) ობიექტი სახ. ბრუნვაშია. გარკვეული სემანტიკური ჯგუფის ზმნებთან სუბიექტი შეიძლება იყოს აგრეთვე აფექტივსა და ნათესაობითში. მსაზღვრელი წინ უსწრებს საზღვრულს და ეთანხმება მას გრამატ. კლასსა და რიცხვში (ბრუნვაში შეთანხმება არაა). ა. ე. უმწერლობო ენაა. სამწერლობო ენად გამოყენებულია მონათესავე *ხუნძური ენა*.

*ლიტ.*: ცერცვაძე ი., ანდიური ენა (გრამატიკული ანალიზი ტექსტებით), თბ, 1965; მისივე, Андийский язык, წგნ.: Языки народов СССР, т. 4, М., 1967; Дирр А., Краткий грамматический очерк андийского языка, Тфл., 1906.

*ი. ცერცვაძე.*

**ანდიური ენები,** ახლომონათესავე ენები. შედის იბერიულ-კავკასიური ენების დაღესტნურ ენათა ჯგუფის ხუნძურ-ანდიურ-დიდოურ ქვეჯგუფში. მოიცავს ანდიურ, ბოთლიხურ, ღოდობერიულ, ჭამალურ, ტინდიურ, ბაგვალურ, კარატულ, ახვახურ ენებს. თითოეულ მათგანზე დაახლ. 3—6 ათ. კაცი ლაპარაკობს (საერთო რაოდენობა დაახლ. 35 ათ. კაცი). გავრცელებულია დაღესტნის ასსრ მთიანეთის დას. ნაწილში, ძირითადად მდ. ანდის ყოისუს ხეობაში, ბოთლიხის, წუმადისა და ახვახის რ-ნებში. ა. ე-ისათვის დამახასიათებელია თანხმოვანთა სიმდიდრე, გრამატ. კლასების არსებობა, ბრუნვათა სიმრავლე. გარდამავალი ზმნა ერგატიულ კონსტრუქციას ქმნის. ნიშან-

დობლივია ძლიერი დიალექტური დიფერენციაცია. ა. ე. უმწერლობო ენებია. სამწერლობო ენად გამოყენებულია მონათესავე *ხუნძური ენა*.

*ლიტ.*: Гудава Т. Е., Андийские языки, წგნ.: Языки народов СССР, т. 4, М., 1967; მისივე, Консонантизм андийских языков, Тб., 1964; მისივე, Сравнительный анализ глагольных основ в аварском и андийских языках, Махачкала, 1959; Дирр А., Материалы для изучения языков и наречий андо-дидойской группы, Тфл., 1909. *ტ. გუდავა*.

**ანდიჯანი,** ქალაქი უზბ. სსრ-ში, ანდიჯანის ოლქის ცენტრი, სარკინიგზო და საავტ. გზების კვანძი. 1974 აღწ.—211 ათ. მცხ. (1939 წ. — 85 ათ., 1959 წ. — 131 ათ.). მებამბეობის რ-ნის ცენტრი. მანქანათმშ., ჰიდროლიზის, ბამბასაწმენდი, ყველ-კარაქის, საკონსერვო ქ-ნები; საშენ მასალათა წარმოება, ფეხსაცმლის, სამკერვალო და ტრიკოტაჟის ფ-კები. სამედ., უცხო ენების პედ. და მებამბეობის ინ-ტები; 7 სპეც. სასწავლებელი, თეატრები, ისტ.-მხარეთმცოდნეობის მუზეუმი. ა-ის რ-ნში ნავთობისა და აირის საბადოებია.

**ანდიჯანის აჯანყება 1898,** შუა აზიაში ცარიზმის კოლონიზატორული პოლიტიკით გამოწვეული სტიქიური სახალხო გამოსვლები ფერღანის ოლქში. ხალხის უკმაყოფილება საკუთარი მიზნებისათვის გამოიყენეს ყოფ. *კოკანდის სახანოს* ფეოდალებმა, მუსლ. სამღვდელოებამ და მეფის ხელისუფლების წინააღმდეგ აჯანყების მზადებას შეუდგნენ. მოძრაობას მეთაურობდა მადალი-იშანი. აჯანყების ხელმძღვანელები იმედოვნებდნენ, რომ *ღაზავათის* დროშით შეძლებდნენ აეჯანყებინათ ფერღანის მოსახლ., მთელი შუა აზია და ჩამოეცილებინათ იგი რუსეთისაგან, აღედგინათ კოკანდის სახანო, კვლავ შემოეღოთ ძვ. ფეოდ. წესები. მათ მიიმხრეს რელიგ. ფანატიზმით აგზნებული მშრომელი მასების ნაწილი. 18 მაისს აჯანყებულთა ორი ათასიანი რაზმი მადალი-იშანის მეთაურობით თავს დაესხა ანდიჯანში დაბანაკებულ თურქესტანის მე-20 ბატალიონს. მოკლეს 22 ჯარისკაცი, დაჭრეს 24. ჯარისკაცებმა ცეცხლით უპასუხეს არაორგანიზებულ ბრბოს, გაფანტეს იგი და მოძრაობა ჩაახშვეს. მსჯავრი დასდეს 383-ს, 18 (მ. შ. მადალი-იშანი) ჩამოახრჩვეს, დანარჩენები გააციმბირეს. დამარცხების მიუხედავად, ა. ა-მ ხელი შეუწყო ეროვნულ-განმათ. ბრძოლის გაძლიერებას თურქესტანში.

**ანდიჯანის ოლქი,** შედის უზბ. სსრ-ში. შეიქმნა 1941 წ. 6 მარტს. მდებარეობს ფერღანის ველის აღმ. ნაწილში. ფართ. 4,3 ათ. *კმ*². მოსახლ. 1193 ათ. კაცი (1974), მ. შ. ქალაქად ცხოვრობს 26%. ცენტრი—ქ. ანდიჯანი. ზედაპირი ვაკეა, რ-იც ფერღანისა და ალაის ქედების მთისწინეთში გადადის. მთავარი მდინარეა ყარადარია (სირდარიის ერთ-ერთი სათავე). ა. ო. უზბ. მებამბეობისა და ნავთობის მოპოვების ერთ-ერთი მთავარი რ-ნია. მანქანათმშ., ნავთობის, აირის, ბამბასაწმენდი, კვების, მსუბუქი მრეწველობა. სარწყავი მიწათმოქმედება. გაყვანილია დიდი ფერღანის, სამხრ. ფერღანის, დიდი ანდიჯანისა და სხვ. მაგისტრ. არხები. ნათესი ფართ. დაახლ. 3/4 ბამბას უჭირავს. მებაღეობა, მევენახეობა. სახორცე-სარძევე და სახორცე-საცხიმე მეცხოველეობა.

**ანდორა** (კატალონ. Andorra), ანდორის ხეობები (ფრანგ. Les Vallées d' Andorre, ესპ. Valls d' Andorra).

**ზოგადი ცნობები.** ა. — სახელმწიფო სამხრ.-დას ევროპაში, აღმ. პირენეს მთების სამხრ. კალთებზე. ჩრდ-ით ესაზღვრება საფრანგეთი (არიეჟის დეპარტ.), სამხრ-ით — ესპანეთი (ლერიდის პროვ.). ფართ. 465 *კმ*². მოსახლ. 21 ათ. კაცი (1973). დედაქალაქი — ანდორა-ლა-ვიეხა (ანდორა). სახელმწ. ენა — კატალონიური, თანაბარუფლებიანია ფრანგული და ესპანური. სარწმუნოება — ძირითადად კათოლიკური. კალენდარული სისტემა — გრიგორიანული. საკუთარი ვალუტა არა აქვს. მიმოქცევაშია ფრანგ. ფრანკი და ესპ. პესეტა. ადმინისტრაციულად ა. დაყოფილია 6 თემად (ანდორა, კანილიო, ენკამპი, მასანა, ორდინო, სან-ხულია-დე-ლორია).

**სახელმწიფო წესწყობილება.** ა. საფრ. და ესპ. საპროტექტორატო რესპუბლიკაა. თანამმართველები არიან საფრ. პრეზიდენტი და ურხელის (ესპანეთი) ეპისკოპოსი. წარმომადგენლობითი ორგანოა 24 წევრისაგან შემდგარი გენ. საბჭო, რ-საც ირჩევენ 4 წლის ვადით. გენ. საბჭო თავისი წევრებიდან ნიშნავს პირველ და მეორე სინდიკს, რ-ებიც ასრულებენ აღმასრ. ფუნქციებს.

ა-ში სასამართლო ფუნქცია ეკისრება ერთ-ერთ ბალის (საფრ. ან საეპისკოპოსო), სააპელაციო მოსამართლეს, უმაღლეს სასამართლოსა და ეპისკოპოსის საეკლ. სასამართლოს, აგრეთვე სისხლის სამართ. საქმეთა ტრიბუნალს.

**ბუნება.** ა-ს უკავია დას., ჩრდ. და აღმ. მხრიდან მთების ციცაბო ფერდობებით შემოფარგლული, ხოლო სამხრ-იდან ღია ქვაბული, რ-იც მდ. ვალირისა (მდ. ებროს აუზი) და მისი შენაკადების ხეობებითაა დასერილი. ჩრდ.-აღმ. ნაწილში მიედინება მდ. არიეჟი (მდ. გარონის აუზი). უმაღლესი მწვერვალებია პედროსა (2946 *მ*), სერერა და პიკ-დე-ლ'ესტანიო (ორივე 2911 *მ*). ყველაზე დაბალი ადგილების სიმაღლე ზ. დ. 880 *მ*-ია. ბევრია მყინვარული წარმოშობის ტბა. ჰავა მთის სუბტროპიკულია. ნალექები 1000—2000 *მმ* წელიწადში. ა-ის მცენარეულ საფარში ჭარბობს მთის ფართოფოთლოვანი (მუხა, წიფელი, წაბლი) და წიწვოვანი (ნაძვი, ფიჭვი, სოჭი) ტყე. არის სუბალპ. და ალპ. მდელოებიც.

**ისტორიული ცნობა.** ისტ. წყაროებში ა. პირველად 805 იხსენიება. შუა საუკუნეებში ა-ის ტერიტ. უმთავრესად ფუას გრაფებისა და ურხელის ეპისკოპოსთა ფეოდ. სამფლობელო იყო. 1278 მათ შორის დაიდო ხელშეკრულება ა-ში ერთობლივი სიუზერენიტეტის შესახებ. შემდგომ ა-ის გრაფების უფლებები გადავიდა საფრ. მეფეთა ხელში. 1866 ა-ში მიიღეს კონსტიტუცია, 1867-იდან რამდენადმე შეიზღუდა ეპისკოპოსის უფლებები.

ა-ის ხალხის ყოფა-ცხოვრებასა და ჩვეულებებში ჯერ კიდევ შემორჩენილია წინაფეოდ. და ფეოდ. ურთიერთობათა გადმონაშთები (მიწის თემური საკუთრება, ჩვეულებითი სამართალი და სხვ.).

ა-ში მოქმედებს ორი ოპოზიციური პოლიტ. დაჯგუფება — „ახალგაზრდათა ჯგუფი" (ე. წ. ანდორის ეროვნ. კავშირი) და „მოხუცთა ჯგუფი".

**ეკონომიკა.** მოსახლ. ძირითადი საქმიანობაა მეცხოველეობა, კერძოდ, მეცხვარეობა. საქონლის საერთო სულადობა 30 ათ. აღემატება. დამუშავებულია ქვეყნის ტერიტ. დაახლ. 4%. ხეობებში და ფერდობების ქვედა ნაწილში მოჰყავთ უმთავრესად ქერი, ჭვავი, კარტოფილი; აშენებენ აგრეთვე ვაზსა და თამბაქოს. დამხმარე საქმიანობაა ტყის ჭრა და ხის ნახშირის გამოწვა. ა-ში არის კვების მრეწვ. საწარმოები, სუვენირებისა და საოჯახო ნივთების კუსტ. წარმოება. ქ. ესკალდესში აგებულია 26,5 ათ. *კვტ* სიმძლავრის ჰესი.

ა-ის ეროვნ. შემოსავლის მნიშვნელოვან ნაწილს იძლევა ტურიზმი (2 მლნ-ზე მეტი ტურისტი, 1973; 130-ზე მეტი სასტუმრო). ა-ს საფრანგეთსა და ესპანეთთან აკავშირებს გზატკეცილი. გააქვთ მატყლი, ყველი, ხის ნახშირი. საგარეო ვაჭრობა უბაჟოა, რაც უცხოეთის ფირმებს საფინანსო ოპერაციების წარმოების საშუალებას აძლევს. ა-ში 9 ბანკია. საფოსტო უნიით დაკავშირებულია საფრანგეთსა და ესპანეთთან.

**განათლება, ბეჭდვითი სიტყვა, რადიომაუწყებლობა.** ა-ს საკუთარი სახელმწ. სასკოლო განათლების სისტემა არა აქვს. ბავშვთა უმრავლესობა საფრ. და ესპ. ხარჯზე არსებულ სკოლებში სწავლობს. ა-ში არის საბავშვო ბაღები (1965 იყო 573 აღსაზრდელი). 1964/65 სასწ. წ. სახელმწ. და კერძო დაწყ. სკოლებში 1523 მოსწავლე სწავლობდა, არასრულ საშუალოში — 207. დაწყ. სკოლაში სწავლება უფასოა. ფრანგ. სკოლებში ქალ-ვაჟთა ერთად სწავლებაა, ესპ. სკოლებში — განცალკევებული. ყველა სკოლაში სავალდებულოა კატალონიური ენის სწავლება. არასრულ საშ. სკოლებში აქვთ სას.-სამ. განყ-ბა — ვაჟებისათვის და საოჯახო — გოგონებისათვის. სრულ საშ. და უმაღლეს განათლებას ახალგაზრდობა მხოლოდ უცხოეთში იღებს. არის რამდენიმე კინო-თეატრი, მუზეუმი, ბ-კა, არქივი, სადაც ქვეყნის ძვ. აქტებია დაცული. წიგნები და გაზეთები საფრანგეთიდან და ესპანეთიდან შემოაქვთ. 1974-იდან ა-ში გამოდის პირველი ადგილ. გაზ. „პობლე ანდორა" (კატალონიურ ენაზე). ა-ში ორი კომერც. რადიოსადგურია: „რადიო-ანდორა" და „სიუდ-რადიო".

**არქიტექტურა და სახვითი ხელოვნება.** ა-ის კლდეებსა და მღვიმეების კედლებზე

ანდიჯანის ოლქი




ანდორა




მ. ანდრეევა.


ა. ანდრეევი.


ბ. ანდრეევი.


ნ. ა. ანდრეევი.

შემორჩენილია ოდესღაც ამ ტერიტორიაზე მცხოვრები კატალონიური მომთაბარე ტომების მიერ შესრულებული მხატვრობა. ა-ის მრავალი სამლოცველო და ციხე-კოშკი რომანულ არქიტექტურას განეკუთვნება. ასეთებია ფუას გრაფების ციხე-კოშკის ნანგრევები (XII ს.) ანკლარის მთაზე, წმ. არმენგოლის სამლოცველო (XI—XII სს.), „ხეობების სახლი" (მთავრობის რეზიდენცია, 1580) ქ. ანდორა-ლა-ვიეხაში, მაღალკოშკებიანი სამლოცველო (XII ს.) სოფ. სანტა-კოლომაში, ძვ. რომაული ორი თაღოვანი ხიდი მდ. ვალირაზე. თანამედროვე სასტუმროები ანდორაში, ენკამპში, ესკალდესში, „რადიო-ანდორას" სახლი (1959) ენკამპში, ალპ. კლუბის შენობა ენვალირის უღელტეხილზე და სხვ. მნიშვნელოვანი შენობები აგებულია ესპ. და ფრანგ ინჟინერთა მიერ. ა-ში ძველთაგანვე განვითარდა ლითონის მხატვრული ჩამოსხმისა და ხეზე კვეთის ხალხური ხელოვნება.

*ლიტ.*: Матвеев Г. П., Андорра, Лихтенштейн, Монако, Сан-Марино, М., 1959.

**ანდორა-ლა-ვიეხა,** ა ნ დ ო რ ა (Andorra la Vieja, Andorra), ანდორის დედაქალაქი. მდებარეობს აღმ. პირენეს სამხრ. კალთაზე, მთათაშუა ქვაბულში (1000 *მ*-ზე მაღლა), მდ. ვალირის (ებროს აუზი) ნაპირზე. დაახლ. 2,5 ათ. მცხ. (1970). სავაჭრო-სატრანსპ. პუნქტი ესპანეთ-საფრანგეთის დამაკავშირებელ გზატკეცილზე. საერთაშ. მნიშვნელობის ტურიზმის ცენტრი. მსხვილი რადიოსადგური. არქიტ. ძეგლთაგან აღსანიშნავია „ხეობების სახლი" (1580) — ანდორის მთავრობის რეზიდენცია.

**ანდორეთი,** სოფელი სამხრ. ოსეთის აო ცხინვალის რ-ნში (ღრომის სოფსაბჭო), მდ. მეჯუდის მარჯვ. ნაპირზე. ზ დ 920 *მ*, ცხინვალიდან 40 *კმ*. ღრომის საბჭ მეურნეობა (მემინდვრეობა, მეცხოველეობა). დაწყ. სკოლა; საშ. სკოლა-ინტერნატი სოფ. ღრომში (5 *კმ*). XIV ს-იდან ქსნის საერისთავოში შედიოდა. ძვ. მოსახლ. ქართულია. XIX ს-იდან ცხოვრობენ ოსებიც. 1865 მონაცემებით, ა. ქსნის უბნის ანდორეთის სასოფლო თემის (სოფლები: ანდორეთი, ბიეთი, თელაგინა, კიტრიული, თხინვალი) ცენტრი იყო.

**ანდრაშ II,** ე ნ დ რ ე II (Andras, Endre) (1175—1235), უნგრეთის მეფე 1205-იდან, *არპადების* დინასტიისა. ტახტისათვის ებრძოდა თავის ძმა იმრეს (1196—1204). 1204—05 იყო იმრეს ძის მცირეწლოვანი ლასლო II-ის (1204—05) მეურვე, მისი სიკვდილის შემდეგ ავიდა სამეფო ტახტზე. 1217 — 18 მონაწილეობდა მეხუთე ჯვაროსნულ ლაშქრობაში. 1222 გამოსცა ოქროს ბულა, რ-იც ზღუდავდა სამეფო ხელისუფლებას და იცავდა თავადაზნაურობის ინტერესებს.

**ანდრაში** (Andrassy) დიულა უფროსი, [3. III. 1823, კაშაუ, ახლანდ. კოშიცე (ჩსსრ), — 18. II. 1890, ვოლოსკა, ახლანდ. ოპატია (იუგოსლ.)], გრაფი, უნგრ. პოლიტ. მოღვაწე. მონაწილეობდა 1848—49 რევოლუციაში. უნგრ. რევ. მთავრობამ კონსტანტინოპოლში წარგზავნა დიპლ. მისიით. რევ. დამარცხების შემდეგ ა. ემიგრანტად ცხოვრობდა პარიზში. 1851 დაუსწრებლად მიესაჯა სიკვდილი. 1857 ამნისტიის შემდეგ დაბრუნდა უნგრეთში. 1861 აირჩიეს სეიმში. *დეაკის* პარტიასთან ერთად მოითხოვდა უნგრ. 1848 კონსტიტუციის აღდგენას. ა. იყო 1867 კომპრომისისა და ავსტრია-უნგრ. დუალისტური მონარქიის ერთ-ერთი სულისჩამდგმელი. 1867 დაინიშნა უნგრეთის პრემიერ-მინისტრად, 1871 — ავსტრია-უნგრ. საგარეო საქმეთა მინისტრად. ბერლინის კონგრესზე გერმ. დახმარებით მიიღო ავსტრიის ჯარების მიერ ბოსნიისა და ჰერცეგოვინის ოკუპაციის უფლება (1878). 1879 ბისმარკთან ერთად მოაწერა ხელი გერმანია-ავსტრია-უნგრ. ხელშეკრულებას, რ-იც საფუძვლად დაედო *სამთა კავშირს* (1882).

**ანდრეევა** (ნამდვ. გვარი ი უ რ კ ო ვ ს კ ა ი ა) მარიამ თედორეს ასული (1868, პეტერბურგი, — 8. XII. 1953, მოსკოვი), რუსი მსახიობი, საზ. მოღვაწე, სკკპ წევრი 1904-იდან. 1893 მონაწილეობდა თბილ. არტისტული საზ-ბის სპექტაკლებში, 1894-იდან კი სტანისლავსკის მიერ დაარსებულ „ხელოვნებისა და ლიტერატურის საზ-ბის" სპექტაკლებში. 1898—1904 იყო სამხატვრო თეატრის მსახიობი. შეასრულა რაუტენდელაინის (ჰაუპტმანის „ჩაძირული ზარი"), ირინას (ჩეხოვის „სამი და"), ნატაშას (გორკის „ფსკერზე") და სხვ. როლები. 1904—05 წლებში მუშაობდა რიგის რუს. დრამ. თეატრში. აქ კ. მარჯანიშვილის მიერ დადგმულ მ. გორკის პიესაში „მოაგარაკენი" შეასრულა მარიამ ლევის ასულის როლი. 1905 ა. იყო ბოლშევიკურ გაზ. „ნოვაია ჟიზნის" გამომცემელი. 1906—11 მ. გორკისთან ერთად იმყოფებოდა ემიგრაციაში (იყო მისი მეუღლე, უახლოესი მეგობარი, მდივანი და თანაშემწე). რუსეთში დაბრუნების შემდეგ 1913 —1914 მუშაობდა კ. მარჯანიშვილის მიერ მოსკოვში დაარსებულ „თავისუფალ თეატრში". მისი შემოქმედება გამოირჩეოდა დიდი სინატიფითა და მაღალი პროფ. კულტურით. 1919—21 ა. მუშაობდა პეტროგრ. თეატრებისა და სანახაობათა კომისრად, აგრეთვე საგარეო ვაჭრობის სახ. კომისარიატში. იგი პეტროგრ. დიდი დრამ. თეატრის შექმნის ერთ-ერთი ორგანიზატორი და ამავე თეატრის მსახიობი იყო (1919—26). 1931—48 ა. იყო მოსკ. მეცნიერთა სახლის დირექტორი. დაჯილდოებულია ლენინის ორდენითა და შრომის წითელი დროშის ორდენით.

*ე. გუგუშვილი.*

**ანდრეევი** ანდრია ანდრიას ძე (30. X. 1895, სოფ. კუზნეცოვო, სიჩოვკის მაზრა, სმოლენსკის გუბ ,—5. XII. 1971, მოსკოვი), საბჭ. პარტ. და სახელმწ. მოღვაწე, სკკპ წევრი 1914-იდან. დაიბადა გლეხის ოჯახში. 1914 იყო პეტროგრადის სავაზნე-საპილზე სახელოსნოების მუშა, 1915 — 17 — რსდმპ(ბ) პეტროგრ. კომიტეტის წევრი, პეტროგრ. მელითონეთა კავშირის ერთ-ერთი ორგანიზატორი, სრულიად რუსეთის VII (აპრილის) პარტ. კონფერენციის დელეგატი, ოქტ. რევ. აქტ. მონაწილე, სრულიად რუს. საბჭოების II ყრილობის დელეგატი. 1917—19 ეწეოდა პარტ. და პროფკავშირულ მუშაობას ურალსა და უკრაინაში. 1920—22 იყო სრულიად რუსეთის პროფსაბჭოს მდივანი, 1922—27 რკინიგზელთა პროფკავშირის ცკ თავ-რე. პარტიის IX, XI—XX ყრილობებზე არჩეული იყო პარტიის ცკ წევრად. 1924 — 25 საკ. კპ(ბ) ცკ მდივანია, 1926—30 საკ. კპ(ბ) ცკ პოლიტბიუროს წევრობის კანდიდატი, 1932—52 — საკ. კპ(ბ) ცკ პოლიტბიუროს წევრი, 1927—30 — საკ. კპ(ბ) ჩრდ. კავკ. სამხარეო კომიტეტის მდივანი, 1930—31 — საკ. კპ(ბ) ცენტრ. საკონტროლო კომისიის თავ-რე, სსრკ მუშგლეხინის სახ. კომისარი და სსრკ სახკომსაბჭოს თავ-რის მოადგილე. 1931—35 — სსრკ გზათა სახ. კომისარი, 1935—46 — საკ. კპ(ბ) ცკ მდივანი, 1938—45 — სსრკ უმაღლესი საბჭოს კავშირის საბჭოს თავ-რე. 1939—52 — საკ. კპ(ბ) ცკ-თან არსებული პარტ. კონტროლის კომისიის თავ-რე, 1943—46 — სსრკ მიწათმოქმედების სახ. კომისარი, 1946—53 — სსრკ მინისტრთა საბჭოს თავ-რის მოადგილე, 1953-იდან სსრკ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის წევრი, 1962-იდან სსრკ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის მრჩეველი. სსრ კავშირის I—V მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია ოთხი ლენინის ორდენით, ოქტომბრის რევოლუციის ორდენით, აგრეთვე მედლებით.

**ანდრეევი** ბორის თედორეს ძე [დ. 27. I (9. II). 1915, სარატოვი], რუსი საბჭ. კინომსახიობი, სსრკ სახ. არტისტი (1962), სკკპ წევრი 1948-იდან. 1937 დაამთავრა სარატოვის თეატრ. ტექნიკუმი. მისი პირველი როლები კინოში იყო: ნაზარ დუმა („ტრაქტორისტები", 1939) და ხარიტონ ბალუნი („დიდი ცხოვრება", 1940). გარეგნულად მოუხეშავი, მაგრამ გულკეთილი, უბრალო რუსი ადამიანის სახეები შექმნა ა-მა ბევრ საბჭ. ფილმში. ესენია: საშა სინცოვი („ორი მებრძოლი", 1943), ბურლიუკი („თქმულება ციმბირის მიწაზე", 1948, სსრკ სახ. პრემია), ალიოშა („ბერლინის დაცემა", 1950, სახელმწ. პრემია), სავა ზარუდნი („ზღვის პოემა", 1958), ლაზარე ბაუკინი („ულმობლობა", 1959), გენ. გლაზუნოვი („ცეცხლოვანი წლების ამბავი", 1961), დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, წითელი ვარსკვლავის ორდენითა და მედლებით.

**ანდრეევი** ლეონიდ ნიკოლოზის ძე [9 (21). VIII. 1871, ორიოლი,— 12. IX. 1919, სოფ. ნეივალა, ფინეთი], რუსი მწერალი. მის ადრინდელ ნაწარმოებებში („ბერგამოტი და გარასკა", 1898; „დიდი მუზარადი", 1899; „ქალაქი", 1902) დახატულია „პატარა ადამიანის" უუფლებო მდგომარეობის მკაფიო სურათები, გაკიცხულია იმდროინდელი სოც. წყობის ზოგიერთი მხარე. XX ს. დასაწყისის ნაწარმოებებში („მარსელიეზა", 1903; „გუბერნატორი", 1906; „ვარსკვლავებისაკენ", 1906 და სხვ ) გამოვლინდა მწერლის თანაგრძნობა განმათავისუფლებელი ბრძოლისადმი. მაგრამ სოც. პრობლემები ა-ს სწორად არასოდეს გაუაზრებია. მოწინავე იდეებით გამსჭვალულ მის თხზულებებშიც კი აშკარად იგრძნობა, რომ ა-ს არც ადამიანის რწმენა აქვს და არც საზ-ბის გარდაქმნისა სჯერა. აქედან მომდინარეობს მისი პესიმიზმი, ფატალური განწირულების გრძნობა, ცხოვრების აზრისა და ბრძოლის უარყოფა. ასეთი განწყობილება მომძლავრდა ა-ის სიცოცხლის ბოლო ათწლეულში (ფილოს. დრამები „შავი ნიღბები", 1908; „ანათემა", 1910 და სხვ ). ამან თავი იჩინა წერის მანერაშიც (აბსტრ.-პირობითი შტრიხები, განყენებული სახე-სიმბოლოები). ბოლო პერიოდში ა-მა შექმნა რეალისტური პიესები „დღენი ჩვენი ცხოვრებისა" (1908; 1909 იდგმებოდა თბილისში), „ანფისა" (1909) და სხვ. ოქტ. რევ. შემდეგ ა. ემიგრაციაში წავიდა.

*თხზ.*: Полн. собр. соч., т. 1—8, СПб., 1913; Повести и рассказы, М., 1957; ადამიანის ცხოვრება, ტფ., 1907; წითელი სიცილი, ტფ., 1904.

*ლიტ.*: რუსული ლიტერატურის ისტორია, ტ. 3, თბ., 1963; Горький М., Леонид Андреев, მის წგნ.: Литературные портреты, М., 1963.

**ანდრეევი** ნიკოლოზ ანდრიას ძე [14 (26). X. 1873, მოსკოვი,— 24. XII. 1932, იქვე], რუსი საბჭ. მოქანდაკე და გრაფიკოსი, რსფსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1931). სწავლობდა მოსკ. სტროგანოვის სამხატვრო-სამრეწვ. (1885—91) და ფერწერის, ძერწვისა და ხუროთმოძღვრების (1892—1901) სასწავლებლებში. თავდაპირველად განიცდიდა „*პერედვიჟნიკების*" გავლენას („მომკელი ქალი ბავშვით", თაბაშირი, 1899, ტრეტიაკოვის გალერეა და კიევის რუს. ხელოვნ. მუზეუმი), შემდეგ ახ. პლასტ. ფორმების ძიებისას იმპრესიონისტულ ხერხებს მიმართავდა. ა-ის შემოქმედებისათვის დამახასიათებელია ფორმის სისადავე. ღრმა ფსიქოლოგიზმი, მონუმენტურობა. მისი ნამუშევრებიდან აღსანიშნავია ნ. გოგოლის (1904—09, ბრინჯაო), ა. გერცენისა და ნ. ოგარიოვის (1918—22, ცე-

მენტი), ა. ოსტროვსკის (1924–29, ბრინჯაო) ძეგლები (ყველა მოსკოვშია). 1919–32 ა-მა ნატურიდან შესრულებული ჩანახატების საფუძველზე შექმნა ვ. ი. ლენინის სკულპტურული და გრაფ. პორტრეტების სერია, ე. წ. „ლენინიანა" (ვ. ი. ლენინის ცენტრ. მუზეუმი, ტრეტიაკოვის გალერეა), რ-იც წარმოგვიდგენს ბელადის შეუპოვარ, ენერგიით აღსავსე და ღრმად ადამიანურ სახეს. 1913-იდან ა. მუშაობდა თეატრის მხატვრადაც. მნიშვნელოვანია მისი გრაფ. ნამუშევრები — ფ. მერჟინსკის, მ. გორკის, კ. სტანისლავსკისა და სხვ. პორტრეტები.

**ანდრეევი** ნიკოლოზ ნიკოლოზის ძე [16(28). VII. 1880, სოფ. კურმანე, პოლტავის გუბერნია,–31. XII. 1970, მოსკოვი], საბჭ. ფიზიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1953), სოციალ. შრომის გმირი (1970). 1909 დაამთავრა ბაზელის უნ-ტი. 1917-იდან სხვადასხვა სასწავლებლებსა და სამეცნ. დაწესებულებებში ეწეოდა პედ. მოღვაწეობას. 1954-იდან მუშაობდა სსრკ მეცნ. აკად. აკუსტიკის ინ-ტში. მისი შრომები ეხება უმთავრესად ფიზ. და ტექ. აკუსტიკასა და რხევათა თეორიას. შეისწავლა ბგერითი ტალღების გავრცელების სხვადასხვა საკითხი (პირველმა წამოაყენა მოძრავ გარემოში ბგერის გავრცელების თეორია), თვითმფრინავის ხმაური. არქიტექტურული აკუსტიკის საკითხები, სასრული ამპლიტუდის მქონე ტალღების აკუსტიკა. შექმნა საბჭ. აკუსტიკოსების სკოლა. ა. მრავალი სამეცნ.-პოპულ. სტატიისა და წიგნის ავტორია. დაჯილდოებულია 3 ლენინის ორდენითა და შრომის წითელი დროშის ორდენით.

*თხზ.*: Акустика движущейся среды, Л.—М., 1934 (თანაავტ.: И. Г. Русаков).

**ანდრეევი** ნიკოლოზ პეტრეს ძე [11 (23). XI. 1892 — 15. I. 1942, ლენინგრადი], რუსი საბჭ. ლიტერატურათმცოდნე, ფოლკლორისტი. მისი მთავარი შრომები რუს. და უკრ. ზღაპრებს შეეხება. განსაკუთრებით ფასეულია მისი „ზღაპრული სიუჟეტების საძიებელი" (1929), რ-იც შედგენილია *აარნეს* ცნობილი საძიებლის მიხედვით. ა-ს საყურადღებო გამოკვლევები აქვს ლიტ-რისა და ფოლკლორის ურთიერთკავშირზე: „ფოლკლორი და ლიტერატურა" (1936), „პუშკინის ნაწარმოებები ფოლკლორში" (1937) და სხვ. მანვე შეადგინა ქრესტომათია „რუსული ფოლკლორი" (1936; გადამუშავებული გამოც. 1938) და ანთოლოგია „ბილინები" (1938). გამოქვეყნებული აქვს რეცენზია ქართული ზღაპრების რუს. თარგმანზე („ზღაპრების ახალი გამოცემები რუს. ენაზე", ჟურნ. „Советский фольклор", 1941, №7).

**ანდრეევი** პაველ ზაქარიას ძე [25. II (9. III). 1874, სოფ. ოსმინო, პეტერბ. გუბ., — 15. IX. 1950, ლენინგრადი], რუსი საბჭ. მომღერალი (ბანი-ბარიტონი), სსრკ სახ. არტისტი (1939), ლენინგრ. კონსერვ. პროფესორი (1926). 1909-იდან ა. ლენინგრ. მარიამის თეატრის (ახლანდ. კიროვის სახ. ოპერისა და ბალეტის თეატრი) სოლისტია. პარტიები: ბორის გოდუნოვი (მუსორგსკის „ბორის გოდუნოვი"), რუსლანი (გლინკას „რუსლან და ლიუდმილა"), იგორი (ბოროდინის „თავადი იგორი"), დემონი (რუბინშტეინის „დემონი"), ტონიო (ლეონკავალოს „ჯამბაზები"), ამონასრო (ვერდის „აიდა") და სხვ. ლამაზი ტემბრის, ფართო დიაპაზონის ხმა საშუალებას აძლევდა ა-ს შეესრულებინა როგორც ბანის, ისე ბარიტონის პარტიები. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით.

**ანდრეევსკი** ივანე ეფიმის ძე [13 (25). III. 1831, პეტერბურგი,—20. V (1. VI). 1891, იქვე], რუსი მეცნიერი იურისტი, სახელმწ. სამართლის მკვლევარი. 1864-იდან პეტერბ. უნ-ტის პროფესორი, 1883—87 მისი რექტორი. 1890—91 „ბროკჰაუზ-ეფრონის ენციკლოპედიური ლექსიკონის" მთავარი რედაქტორი. ძირითადი ნაშრომებია: „რუსეთის სახელმწიფო სამართალი" (ტ. 1, 1886), „პოლიციური სამართალი" (ტ. 1–2, 1871–73), „მეფისნაცვლების, ვოევოდებისა და გუბერნატორების შესახებ" (1864) და სხვ. მის ნაწარმოებებში თავმოყრილია მდიდარი ფაქტობრივი მასალა რუს. სახელმწ. მმართველობის ისტორიიდან.

**ანდრეენი** (Andreen) ელენორ ანდრეა (დ. 11. VII. 1888, ერბიუ), შვედი ექიმი ქალი. 1909 დაამთავრა უფსალის უნ-ტის სამედ. ფაკ-ტი. 1933 მიენიჭა მედ. დოქტორის ხარისხი. ეწეოდა სამეცნ.-კვლ. მუშაობას სამედ. ქიმიის დარგში. 1945–53 სტოკჰოლმის ცენტრ. კლინიკური ლაბორ. მთავარი ექიმია, 1930-იდან შვეციის ქალთა მემარცხენე კავშირის უცვლელი თავ-რე, 1945-იდან ქალთა საერთაშ. დემოკრ. ფედერაციის აღმასკომის წევრი, ხოლო 1953-იდან ამავე ფედერაციის ვიცე-პრეზიდენტი და მშვიდობის მსოფლიო საბჭოს წევრი. 1953 მიენიჭა საერთაშ. ლენინური პრემია „ხალხთა შორის მშვიდობის განმტკიცებისათვის".

**ანდრეესკუ** იონ (15. II. 1850, ბუქარესტი,–22 ან 23. X. 1882, იქვე), რუმინელი ფერმწერი, პორტრეტისტი და პეიზაჟისტი. XIX ს. რუმინ. სამხატვრო სკოლის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი წარმომადგენელი. სწავლობდა ბუქარესტის ნატიფი ხელოვნ. სკოლაში (1869–72) და ჟიულიანის აკადემიაში პარიზში (1879–81). განსაკუთრებულ ინტერესს იწვევდა *ბარბიზონის სკოლის* მხატვრების მიმართ. მის პეიზაჟებს ახასიათებს ფერწერის თავისუფალი მანერა, ფაქიზი ფერადოვნება, პორტრეტებს — ფსიქოლ. სიღრმე. ცნობილი ნაწარმოებებია „პარკში", „აყვავებული ვაშლის ხეები", „თოვლი ბარბიზონში" და სხვ. (დაცულია ბუქარესტის მუზეუმებში).

**ანდრეზი,** ხევსურულ ზეპირსიტყვიერებაში — სამაგალითოდ შემონახული ამბავი ლაშქრობა-მესისხლეობის, გმირობისა თუ ლაჩრობის, *თემის* ან *ბჭეების* გადაწყვეტილებისა და სხვა შემთხვევათა შესახებ, ერთგვარი მორალურ-იურიდ. შეგონება. ამავე მნიშვნელობით იხმარებოდა ხევსურეთში „ანდაზა", სვანეთში — „ჰარაკი".

თაობიდან თაობაზე ა. გადადიოდა ზეპირი მოთხრობის ან ლექსის სახით. მანდრეზეს საგანგებოდ იწვევდნენ მის სათქმელად, რადგან ანალოგიური შემთხვევის განხილვისას ა. აუცილებელ საბუთად და სახელმძღვანელო ნიმუშად მიაჩნდათ. ხშირად მას *პრეცედენტის* ძალა ჰქონდა; მნიშვნელოვან როლს ასრულებდა *ჩვეულებითი სამართლის* შექმნაში და მის ერთ-ერთ ძირითად წყაროს წარმოადგენდა. ბჭეების გადაწყვეტილების განსამტკიცებლად და ა-ის დასამახსოვრებლად მესისხლეთა შემრიგებლებისგან სპეც. პირებს ნიშნავდნენ, რ-თაც „ანდრეზის შესანახი" გასამრჯელო ეძლეოდათ.

*ლიტ.*: ს ი ხ ა რ უ ლ ი ძ ე ქ., ქართული ხალხური საგმირო-საისტორიო სიტყვიერება, თბ., 1949, გვ. 10; ხ ა რ ა ძ ე რ., ხევსურული ანდრეზი — ხალხური სამართლის წყარო, «მიმომხილველი», 1951, [ტ.] 2; მ ი ს ი ვ ე, ხევსურული რჯული, «ანალები», 1947, [ტ.] 1. *ი. ფუტკარაძე.*

**ანდრელა** (ო რ ო ს ვ ი გ ო ვ ს კ ი) მიხაილო (დაახლ. 1637—39, სოფ. როსვიგოვო, ახლა ქ. მუკაჩევოს გარეუბანი,—1710, სოფ. იზა, ახლანდ. ხუსტის რ-ნი, იმიერკარპატეთი), უკრ. მწერალი-პოლემისტი. პოლემიკურ-პუბლიც. ტრაქტატებში „ლოგოსი" (1691—92), „ადამიანის უფლების შელახვის წინააღმდეგ" (1699—1701) და სხვ. ილაშქრებდა კათოლიციზმის, კერძოდ, რომის პაპის წინააღმდეგ, მოითხოვდა მართლმადიდებლურ უკრაინასა და რუსეთთან იმიერკარპატეთის გაერთიანებას.

*თხზ.*: Духовно-полемические сочинения..., Прага, 1932.

**ანდრია** (Andria), ქალაქი სამხრ. იტალიაში, აპულიის ოლქში, ბარის პროვინციაში. 76,7 ათ. მცხ. (1969). რკინიგზის სადგური. მეღვინეობა, ზეითუნის ზეთის, მაკარონის, ყველის წარმოება, ბამბეულის მრეწველობა.

**ანდრია ალგირდასის (ოლგერდის) ძე** (1325–99), პოლოცკისა და ფსკოვის მთავარი, 1341 მოინათლა ფსკოვში და ფსკოვის მთავარი გახდა. მალე *ალგირდასმა* ა. პოლოცკის მთავრადაც დასვა. 1373 და 1375 *კეისტუტისთან* ერთად მონაწილეობდა ლივონიის ორდენის წინააღმდეგ ლაშქრობებში. ალგირდასის სიკვდილის (1377) შემდეგ ლიტვ. დიდი მთავრის ტახტის დაუფლება სცადა, მაგრამ დამარცხდა, ფსკოვში გაიქცა და კვლავ მთავრად დაჯდა. 1379 რუს მთავრებთან ერთად ლიტვაზე გაილაშქრა. 1380 მონაწილეობდა *კულიკოვოს ბრძოლაში*. შემდეგ ლიტვაში დაბრუნდა და ისევ პოლოცკის მთავარი გახდა. 1386 გამოვიდა *კრევოს უნიის* (1385) წინააღმდეგ და ხელმეორედ სცადა მამის ტახტის ხელში ჩაგდება, მაგრამ კვლავ დამარცხდა და 1387 ტყვედ ჩაუვარდა მთავარ სკირგაილოს. 1393 თავი დააღწია ტყვეობას და ისევ ფსკოვის მთავარი გახდა. სიცოცხლის უკანასკნელ წლებში *ვიტაუტასის* სამსახურში იყო. მოკლეს მდ. ვორსკლის პირას, თათარ-მონღოლებთან ბრძოლაში.

**ანდრია ბოგოლიუბსკი** (დაახლ. 1111–29. VI. 1174), სუზდალის მთავარი 1157-იდან, *იური დოლგორუკის* შვილი, ა. ბ. დაახლოებულ ბოიართა და მოქალაქეთა მხარდაჭერით ებრძო-



ნ. ნ. ანდრეევი.



პ. ანდრეევი.

ნ. ა ნ დ რ ე ე ვ ი. «ლენინი-ბელადი». თაბაშირი. 1931—32. ვ. ი. ლენინის ცენტრალური მუზეუმი. მოსკოვი.




ვ. ანდრიანოვი.


კ. ანდრიანოვი.


ა. ანდრიაშვილი.


ი. ანდრიჩი.

და ადგილ. მსხვილ ფეოდალებს. ა. ბ-მ როსტოვ-სუზდალის ქვეყნის დედაქალაქად როსტოვის „გარეუბანი“ ვლადიმირი გამოაცხადა. ცდილობდა თავისი ძალაუფლება მთელ რუსეთზე გაევრცელებინა, ვლადიმირი კიევისაგან დამოუკიდებელ სამიტროპოლიტოდ და სრულიად რუს. საეკლ. ცენტრად გადაექცია. 1164 დალაშქრა ვოლგის ბულგარეთი, 1169 აიღო კიევი, 1170 ნოვგოროდზე ილაშქრა, მაგრამ წარუმატებლად. მაშინ ა. ბ-მ ნოვგოროდს პურის მიწოდება შეუწყვიტა. ქალაქი დათმობაზე წავიდა — მთავრად ა. ბ-ის კაცი დასვა. ა. ბ-ის დროს *ვლადიმირ-სუზდალის სამთავრომ* დიდ პოლიტ. ძლიერებას მიაღწია. მთავრის ხელისუფლების განმტკიცებით შეშინებულმა ბოიარებმა შეთქმულება მოაწყვეს და ა. ბ. მოკლეს ქალაქგარე ციხე-დარბაზ ბოგოლიუბოვოში, სადაც იგი მუდმივად ცხოვრობდა (აქედან—სახელწოდება ბოგოლიუბსკი).

*ლიტ.*: Очерки истории СССР. Период феодализма. IX—XV вв., ч. 1, М., 1953.

**ანდრია კრეტელი** (Andreas o Krēsios) (650—726), ბიზანტ. ჰიმნოგრაფი, კ. კრეტის მიტროპოლიტი; საგალობლებში დაამკვიდრა რიტმული პოეზიის ახ. სახეობა „კანონები“, რითაც დაჩრდილა *რომანოზ მელოდოსის* მიერ შემოღებული „კონტაკიონები“. სცადა ჰიმნებში აღედგინა ანტ. მეტრიკის დამახასიათებელი იამბური საზომი. ა. კ-ის ენა მშრალი და ღვლარჭნილია. მისი მთავარი ნაწარმოები 250 სტროფის შემცველი „დიდი კანონი“ ქართულად სამჯერ არის თარგმნილი ექვთიმე მთაწმიდლის, გიორგი მთაწმიდლისა და არსენ ბერის მიერ. მოღწეულია აგრეთვე ა. კ-ის 128-ტაეპიანი იამბური ლექსი, რამდენიმე ჰომილია და პანეგირიკი.

*ს. ყაუხჩიშვილი.*

*ლიტ.*: ყაუხჩიშვილი ს., ბიზანტიური ლიტერატურის ისტორია, თბ., 1936.

**ანდრია მოციქული,** პირველწოდებული, ქრისტიანული ტრადიციით, ქრისტეს მოწაფეთაგანი (იხ. *მოციქულები*). XI ს-იდან ა. მ. საქართველოში ცნობილი იყო როგორც ქართველებში ქრისტიანობის პირველი მქადაგებელ-გამავრცელებელი. ა. მ. ორიგენს (II—III სს.) სკვითების განმანათლებლად ჰყავს გამოყვანილი. VIII—IX სს. ბიზანტიურ მწერლობაში ა. მ. პონტოს მქადაგებლად არის დასახელებული. ა. მ-ის საქართველოში მოღვაწეობის შესახებ პირველი ცნობა ნიკიტა პაფლაგონიელს (გ. 890) მოეპოვება. მის ნაშრომში ანდრიას წილხვდომილად ჩრდილოეთია აღნიშნული და თვით იგი იბერთა და სავრომატების, ტავრებისა და სკვითების განმანათლებლად იწოდება. ამგვარად, ცნობა ა. მ-ის საქართველოში მოღვაწეობაზე ბერძნულ მწერლობაში IX ს. II ნახ-ში ჩნდება და საქართველოშიც აქედანაა შემოსული X—XI სს-ში. ამ წყაროზე დაყრდნობით ქართ. ძეგლებში პირველი გარკვეული ცნობა ანდრიას საქართველოში მოღვაწეობის შესახებ გიორგი მთაწმიდელს (XI ს. II ნახ.) მოეპოვება. ის საქართველოს ეკლესიის დამფუძნებლად ა. მ-ს თვლიდა და ანტიოქიის პატრიარქთან პაექრობის დროს ქართ. ეკლესიის დამოუკიდებლობის უფლებას ამ ცნობაზე დამყარებით ამტკიცებდა. შემდეგში ეფრემ მცირემ ეს ცნობა წმ. ნინოს მქადაგებლობითი მოღვაწეობის ფაქტს შეუთანხმა და საქართველოში ქრისტიანობის მეორეგზის ქადაგების აუცილებლობას განმარტება მოუძებნა. რუის-ურბნისის საეკლესიო კრებამ (1108) ეფრემის ეს დებულება უცილობელ ჭეშმარიტებად ცნო და დააკანონა. ამის წყალობით ეს აზრი ფართოდ იყო გავრცელებული საქართველოში და ჭეშმარიტებად ითვლებოდა XIX ს. ბოლო წლებამდე. საკითხის მეცნიერულმა შესწავლამ ცხადყო ა. მ-ის საქართველოში მოღვაწეობის შესახებ ცნობების წარმოშობის დრო და მიზეზები.

*ლიტ.*: ჯავახიშვილი ივ., ანდრია მოციქულის და წ-ა ნინოს მოღვაწეობა საქართველოში, «მოამბე», 1900, № 6.

*ი. ჯავახიშვილი.*

**ანდრიანოვი** ვასილი ივანეს ძე (დ. 13. VIII. 1920, სოფ. ივანისოვო, კალინინის ოლქი), პოლკოვნიკი, საბჭ. კავშირის ორგზის გმირი (1. VII. 1944 და 27. VI. 1945). სკკპ წევრი 1944-იდან. 1943 დაამთავრა პილოტთა სამხ.-საავიაციო სკოლა. დიდ სამამულო ომში მონაწილეობდა კურსკის, უკრაინის, რუმინეთის, პოლონეთის ბრძოლებში, ბერლინის ოპერაციაში, მოახდინა 177 საბრძოლო გაფრენა, მონაწილეობდა 37 საჰაერო ბრძოლაში, ჩამოაგდო მტრის 6 თვითმფრინავი. ომის შემდეგ ა-მა დაამთავრა სამხ.-საავიაციო და გენ. შტაბის აკადემიები. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით და 7 სხვა ორდენითა და მედლებით.

**ანდრიანოვი** კუზმა ანდრიანის ძე [დ. 15 (28). XII. 1904], საბჭ. ქიმიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1964; წ.-კორ. 1953), სოციალისტური შრომის გმირი (1969). სკკპ წევრი 1949-იდან. მოსკოვის უნ-ტის დამთავრების შემდეგ (1930) მუშაობა დაიწყო ვ. ი. ლენინის სახ. ელექტროტექ. ინ-ტში. 1954-იდან სსრკ მეცნ. აკად. ელემენტორგანულ ნაერთთა ინ-ტის ლაბორ. გამგეა, 1959-იდან — მოსკ. ფაქიზი ქიმ. ტექნოლ. ინ-ტში მის მიერვე დაარსებული ელემენტორგ. და არაორგ. პოლიმერების სინთეზის კათედრის გამგე. ა-ის ძირითადი შრომები მაღალმოლეკულური, განსაკუთრებით თერმომედეგი სილიციუმორგ. პოლიმერების სინთეზისა და ტექნოლ. საკითხებისადმია მიძღვნილი. მან პირველმა განახორციელა (1937) სილიციუმორგ. პოლიმერების — პოლიორგანსილოქსანების სინთეზი და დაამუშავა (1947) პოლიორგანმეტალსილოქსანების მიღების მეთოდი. ა-ის ხელმძღვანელობით მიღებულია სხვადასხვა სტრუქტურისა და შედგენილობის პოლიორგანსილოქსანები, რ-ებმაც ფართო გამოყენება პოვა ელექტრული მანქანების, აპარატების იზოლაციისათვის, საპოხი ნივთიერებების, პლასტიკური მასებისა და სხვ. წარმოებაში. სახელმწ. პრემია (1943, 1946, 1950, 1953); ლენინური პრემია (1962).

*თხზ.*: Кремний, М., 1968 (Методы элементоорганической химии, т. 5); Полимеры с неорганическими главными цепями молекул, М., 1962.

**ანდრიას დროშა,** ხომალდის კიჩოს დროშა რევოლუციამდელი რუსეთის სამხ.-საზღვაო ფლოტში. ა. დ-ზე გამოსახული იყო ცისფერი ჯვარი წმ. ანდრია პირველწოდებულისა, რ-იც რუსეთის მფარველად ითვლებოდა. შემოიღო პეტრე I-მა 1699.

**ანდრიაშვილი** აკაკი კირილეს ძე [დ. 4. XI. 1904, სოფ. ძველი გავაზი (ახლანდ. ახალსოფელი), ყვარლის რ-ნი], ქართვ. საბჭ. კომპოზიტორი, საქ. სსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1953). 1933 დაამთავრა თბილისის კონსერვატორია (პროფ. ს. ბარხუდარიანის საკომპოზიციო კლასი); ასპირანტურის დამთავრების შემდეგ (1937) იწყებს პედ. მოღვაწეობას (1949-მდე). დაწერილი აქვს ორი სიმფონია (1933, 1937), საფორტეპიანო კონცერტი (1934), სიმფ. პოემა „საბჭოთა ოსეთი“ (1942), კვარტეტი (1944), ოპერები: „კაკო ყაჩაღი“ (დაიდგა 1940), „ზვავი“ (დაიდგა 1960), „ნანა“ (1942), „ოთარაანთ ქვრივი“ (1951), „მეგობრობა“ (1954), კომიკური ოპერა „ლაშქარა“ (დაიდგა 1946), საბავშვო ოპერა „ჩხიკვთა ქორწილი“ (დაიდგა 1954), სიმღერები, მუსიკა თეატრისათვის და სხვ. ა-ის ოპერებიდან განსაკუთრებული წარმატება ხვდა ჰეროიკულ ოპერა „კაკო ყაჩაღს“, რ-ის მუს. სტილი დაფუძნებულია აღმ. საქართვ. ხალხურ სიმღერებზე. აღსანიშნავია ა-ის სარედაქტორო მუშაობაც. მას ეკუთვნის ზ. ფალიაშვილის ოპერა „ლატავრას“ ახალი რედაქცია (ვ. ფალიაშვილთან და მ. კვალიაშვილთან ერთად).

**ანდრიაძე** ნიკოლოზ იოსების ძე (17. VII. 1889, ქუთაისი,— 15. VIII. 1949, თბილისი), ქართვ. საბჭოთა ინფექციონისტი, მედ. მეცნ. დოქტორი (1937), პროფესორი (1938). 1913 დაამთავრა ოდესის უნ-ტის სამკურნ. ფაკ-ტი. 1914—17 მონაწილეობდა I მსოფლიო ომში. 1932—41 იყო თბილ. სახელმწ. სამედ. ინ-ტის ინფექც. სნეულებათა კათედრის გამგე. 1942-იდან მონაწილეობდა დიდ სამამულო ომში. დიდი ღვაწლი მიუძღვის საქართველოში ინფექციურ დაავადებათა წინააღმდეგ ბრძოლის, კერძოდ, ბავშვთა ინფექციურ სნეულებათა პროფილაქტიკის საქმეში. ა-მ დააარსა (1935) წითელას საწინააღმდეგო შრატის დამამზადებელი სადგურები და ამცრელი პუნქტები თბილისში, ქუთაისში, სოხუმში, ფოთსა და ბათუმში.

*თხზ.*: ბაცილური დიზენტერია და მისი მკურნალობის ძირითადი საფუძვლები, თბ., 1942; ყვავილი და ჩუტყვავილა, თბ., 1939; წითელა, თბ., 1936.

**ანდრიაწმინდა,** სოფელი ახალციხის რ-ნში, მდ. ურაველის მარცხ. მხარეს. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., ანდა). ზ. დ. 1320 *მ*, ახალციხიდან 17 *კმ*. ახალციხის სატყეო მეურნეობის საბჭ. მეურნეობა (მემინდვრეობა, მეკარტოფილეობა, მეცხოველეობა). რვაწლ. სკოლა, ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი), საფერშლო-სამეანო პუნქტი. შემორჩენილია შუა საუკ. ეკლესიის ნანგრევები. სოფლის სახელი უკავშირდება ამავე სოფლის ანდრია მოციქულის სახელობის ეკლესიას. „გურჯისტანის ვილაიეთის დიდი დავთრის“ ცნობით, XVI ს. მიწურულში ა-ში 42 კომლი ცხოვრობდა, 1870 კი 24 კომლი იყო აღრიცხული.

**ანდრიკანისი** ევგენი ნიკოლოზის ძე [დ. 14 (27). XII. 1909, პარიზი], საბჭ. კინოოპერატორი და რეჟისორი. რსფსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1957). სკკპ წევრი 1968-იდან. 1932 დაამთავრა კინემატოგრაფიის საკავშირო სახელმწ. ინ-ტის საოპერატორო ფაკ-ტი. მისი პირველი ფილმებია: „ჭაობის ჯარისკაცები“ (1938), „მაშენკა“ (1942). რეჟისორ ს. იუტკევიჩთან ერთად შექმნა ფერადი ფილმები: „პრჟევალსკი“ (1952), „ალბანეთის გმირი სკანდერბეგი“ (1954), „ოტელო“ (1956). 1958 ოპერატორებთან ვ. ნიკოლაევთან და რ. სინგჰთან ერთად გადაიღო ფილმი „მოგზაურობა სამ ზღვას იქით“ (სსრკ-ინდოეთის ერთობლივი ნაწარმოები). გარდა ამისა, დადგა ფილმები: „ჩრდილოეთის ამბავი“ (1960) კ. პაუსტოვსკის იმავე სახელწ. ნაწარმოების მიხედვით და „განთიადისას დასჯილნი“ (1965). დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის“ ორდენითა და მედლებით.

**ანდრისკოსი** (Andriskos), ცრუფილიპე (გ. ძვ. წ. 145), რომის წინააღმდეგ აჯანყებულ მაკედონელთა (ძვ. წ. 149—148) წინამძღოლი, მდაბიო წარმოშობისა. თავი გამოაცხადა ფილიპედ, მაკედონიის უკანასკნელი მეფის პერსევსის (179—168) ძედ. რომაელი პრეტორის დამარცხების შემდეგ ხელში ჩაიგდო ტახტი (149). დალაშქრა თესალია და ხელშეკრულება დადო კართაგენთან. მოიგერია რომაელთა რამდენიმე შეტევა, მაგრამ 148 დამარცხდა. რომაელებმა სიკვდილით დასაჯეს. მაკედონია რომის პროვინციად გამოცხადდა.

**ანდრიჩი** (Андриħ) ივო (10 X. 1892, ტრავნიკი, ბოსნია,—III. 1975), სერბი მწერალი. პირველი იუგოსლაველი, რომელსაც მიენიჭა ნობელის პრემია (1961) — „ეპიკური ძალისათვის, რითაც მან თავისი ქვეყნის ისტორიიდან აღებული თემე-



სტ. *ანიმალისტური ჟანრი.* (*I*). ნ. ფიროსმანაშვილი. შველი. 1914—15. საქართველოს ხელოვნების მუზეუმი. თბილისი










სტ. *ანიმალისტური ჟანრი. (II).* **1.** ბიზონის პოლიქრომული გამოსახულება. ფონ-დე-გომის გამოქვაბული. საფრანგეთი. პალეოლითი; **2.** „გარეული კატა". ბანი-ჰასანის ხნუმხოტეპ II-ის აკლდამის მოხატულობა. ეგვიპტე. ძვ. წ. XX ს.; **3.** ზვიგენის მოჩუქურთმებული გამოსახულება. სადაფით ინკრუსტირებული ხე. სოლომონის კუნძულები. მელანეზია. ბრიტანეთის მუზეუმი. ლონდონი. **4.** ა. ბ ა რ ი. „ძუ ლომი გლეჯს ნიანგს". ბრინჯაო. ა. პუშკინის სახ. მოსკოვის სახვითი ხელოვნების მუზეუმი. XIX ს.; **5.** ე. დ ე ლ ა კ რ უ ა. „სამეფო ვეფხვი". ლითოგრაფია. 1831; **6.** ვ. ვ ა ტ ა გ ი ნ ი. „დათვი". ხე. 1956.









ბი და ადამიანთა ბედი წარმოსახა" (შვეციის აკად. მიმართვა). დაიბადა ხელოსნის ოჯახში, ამ დროს მის ქვეყანაში (ბოსნიაში) ავსტრია-უნგრეთი ბატონობდა. სწავლობდა ფილოლოგიას ზაგრებისა და ვენის უნ-ტებში. 1914 ეროვნ.-განმათ. მოძრაობაში მონაწილეობისათვის დააპატიმრეს და ავსტრიის ციხეში ჩასვეს. აქ შექმნა პირველი ლექსები, რ-ებიც შევიდა კრებულებში „Ex ponto" (1918) და „მღელვარება" (1919, სხვა ცნობით — 1921). ადრინდელ მოთხრობებში („ზღაპრები I", 1924; „ზღაპრები II", 1931; „ზღაპრები III", 1936) ა-მა ასახა ბოსნიის ცხოვრება ოსმალ. ბატონობის უღელქვეშ, სოც. და ეროვნ. უსამართლობანი. ა. ევროპის პირველხარისხოვან მწერალთა შორის დააყენა II მსოფლიო ომის პერიოდში, ჰიტლერელთა მიერ იუგოსლავიის ოკუპაციის დროს შინაპატიმრობაში დაწერილმა ისტ. რომანებმა „ხიდი დრინაზე" (1945), „ტრავნიკის ქრონიკა" (1945), „ქალი სარაევოდან" (1945), რ-ებსაც „ბოსნიურ ტრილოგიასაც" უწოდებენ. ტრილოგიაში მწერალმა დახატა საუკუნეთა მანძილზე თავისი თანამემამულეების ცხოვრების ფართო მხატვრული პანორამა, გადმოსცა მათი სიცოცხლის სიყვარული, დაუსრულებელი ბრძოლა ბუნებასთან და სოც. უკუღმართობასთან, მათი იმედგაცრუება და ბედუკუღმართობა, მათი რთული სულიერი სამყარო. ისტ.-მხატვრული განზოგადებისათვის მან ოსტატურად გამოიყენა მითი და ლეგენდა, ღრმა ფსიქოლ. წვდომისა და ფილოს. გააზრების უნარი და თვისობრივად ახალ საფეხურზე აიყვანა თავისი ქვეყნის ლიტ-რა. ა-ის გვიანდელი მოთხრობებიდან აღსანიშნავია „თქმულება ვეზირის სპილოზე" (1948), „ახალი ზღაპრები" (1948), „ზეკო" (1950), „წყეული ეზო" (1954) და სხვ.

*თხზ.*: Избранное, М., 1957; Мост на Дрине, М., 1956; Травницкая хроника, М., 1958.

**ანდროგენეზი** [ბერძნ. anēr (andros) — მამაკაცი, მამრი და genesis — დაბადება, წარმოშობა], მამრობითი ბირთვის შემცველი კვერცხუჯრედის განვითარება. შეიმჩნევა ზოგიერთ ცხოველსა (აბრეშუმხვევია) და მცენარეში (თამბაქო, სიმინდი) იმ შემთხვევაში, როდესაც დედისეული ბირთვი *განაყოფიერებამდე* იღუპება (ე. წ. ცრუ განაყოფიერება ანუ *ფსევდოგამია*). ა-ის გამოწვევა შეიძლება ხელოვნურად — კვერცხუჯრედის ბირთვის სხვადასხვა საშუალებით ამოცლის ან თანდათანობით დაშლის გზით. იმის დასადგენად, თუ უჯრედის რომელი ელემენტი აკონტროლებს ანდროგენული ინდივიდის მემკვიდრულ თვისებათა განვითარებას, დედისეული ციტოპლაზმა თუ მამისეული ბირთვი, ჩატარდა მრავალი ცდა განსხვავებული მშობლებისაგან (მაგ., შორეული შეჯვარების დროს) ანდროგენული შთამომავლობის მისაღებად. თითქმის ყველა შემთხვევაში ანდროგენური ზიგოტის განვითარების მხოლოდ საწყისი სტადიები მიიღეს. სრული ა-ის მისაღებად აუცილებელია *დიპლოიდობის* აღდგენა. მცენარეებში რამდენიმე შემთხვევაა აღნიშნული თამბაქოს, სიმინდისა და კიჭკიჭას შორეული შეჯვარებისას. ამასთან ანდროგენული შთამომავლობა მუდამ მამის მსგავსი იყო, რაც მემკვიდრულობაში უჯრედის მამისეული ბირთვის წამყვან მნიშვნელობაზე მიუთითებდა. ამიტომ არის, რომ ა-ს, როგორც ქალწულებრივი გამრავლების ანუ *პართენოგენეზის* განსაკუთრებულ შემთხვევას, ზოგჯერ „მამრობით პართენოგენეზს" უწოდებენ. ა-ს მაშინ მიმართავენ, როდესაც სურთ მიიღონ მხოლოდ მამრობითი სქესის შთამომავლობა (მაგ., აბრეშუმის ჭიის გამოყვანისას). შდრ. *გინოგენეზი*.

**ანდროვსკაია** (ნამდვ. გვარი შ უ ლ ც ი) ოლგა ნიკოლოზის ასული [9(21). VII. 1898, მოსკოვი,—1. IV. 1975, მოსკოვი], რუსი საბჭ. მსახიობი, სსრკ სახ. არტისტი (1948). სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1952). სასცენო მოღვაწეობა დაიწყო 1918 მოსკოვში კორშის თეატრში. 1919—24 მოღვაწეობდა სამხატვრო თეატრის სტუდიაში, შემდეგ დასში. ა-ს ხელოვნება გამოირჩევა დახვეწილი სცენური ტექნიკით, იუმორით. მისი როლებია: სიუზანა (ბომარშეს „ფიგაროს ქორწინება"), ლედი ტიზლი (შერიდანის „ავყიობის სკოლა"), ლიზა (გრიბოედოვის „ვაი ჭკუისაგან"), პანოვა (ტრენიოვის „ლიუბოვ იაროვაია"), ლებიოდკინა და სმელსკაია (ნ. ოსტროვსკის „გვიანი სიყვარული" და „ტალანტები და თაყვანისმცემლები"), ვერა ფილიპოვნა (გორკის „მოაგარაკენი") და სხვ. ა. აგრეთვე მონაწილეობს ფილმებში: „დათვი", „კაცი ფუტლიარში" და სხვ. დაჯილდოებულია 2 ორდენითა და მედლებით.

**ანდრომაქე** (Andromāchē), ბერძნ. მითოლოგიაში ტროის ომის გმირის *ჰექტორის* ცოლი. ჰომეროსის „ილიადის" მიხედვით, კეთილშობილი, ერთგული და მოსიყვარულე მეუღლე. ჰექტორის დაღუპვისა და *ტროის* დაცემის შემდეგ, ნადავლის გაყოფის დროს, ა. წილად ხვდა *აქილევსის* ვაჟს ნეოპტოლემეს. მასთან ა-ს სამი ვაჟი შეეძინა. მოგვიანებით ცოლად გაჰყვა ჰექტორის ძმას ჰელენეს, მისი დაღუპვის შემდეგ ა. დაბრუნდა მცირე აზიაში თავის უმცროს ვაჟ პერგამესთან ერთად, რომლის სახელიც დაერქვა მის მიერ დაარსებულ ქალაქს. ა-ს მიეძღვნა ევრიპიდეს ტრაგედია „ანდრომაქე".

**ანდრომედე** (Andromedē), ბერძნ. მითოლოგიაში ეთიოპიის მეფის კეფევსის ასული. ა-ს დედამ კასიოპეამ, თავისი სილამაზით გაამაყებულმა, შეურაცხყო *ნერეიდები*, რისთვისაც პოსეიდონმა დასაჯა კეფევსი და მის სამეფოს ზღვის ურჩხული მოუვლინა. ურჩხულისაგან რომ თავი დაეხსნათ, ა. მსხვერპლად გაიღეს. *პერსევსმა* მოკლა ურჩხული, იხსნა ა. და ცოლად შეირთო. ქალღმერთმა ათენამ ა. სიკვდილის შემდეგ თანავარსკვლავედად აქცია. მითი ა-ს შესახებ მრავალმა ავტორმა გამოიყენა (რუბენსის სურათი „პერსევსი და ანდრომედე", პ. კორნელის ტრაგედია „ანდრომედე", 1650).

**ანდრომედე** (ბერძნ. Andromedē), ცის ჩრდილო ნახევარსფეროს თანავარსკვლავედი, რ-ის ფარგლებშიც მოჩანს ჩვენი გალაქტიკის მეზობელი გალაქტიკა — *ანდრომედეს ნისლეული*. ყველაზე უკეთ ა-ს დანახვა საქართვ. ტერიტორიიდან შეიძლება შემოდგომით.

**ანდრომედეს ნისლეული,** ჩრდილო ნახევარსფეროს ყველაზე ბრწყინვალე, ჩვენი გალაქტიკის ერთ-ერთი უახლოესი გალაქტიკა. დედამიწიდან დაშორებულია დაახლ. 2300 ათასი სინათლის წლით. მოცულობით ჩვენს გალაქტიკაზე დიდია და, ისევე როგორც ეს უკანასკნელი, გიგანტურ გალაქტიკად ითვლება. შეუიარაღებელი თვალით მკრთალ „ლაქასავით" მოჩანს ანდრომედეს თანავარსკვლავედში. სიდიდით დაახლ. $200' \times 90'$, რაც ხაზოვანი სიდ. ზომებით დაახლ. $130 \times 60$ ათასი სინათლის წელს შეესაბამება. ა. ნ-ს ინტენსიური ბირთვი და ზომიერად განვითარებული ორი სპირალური შტო აქვს. 1925 დადგინდა ა. ნ-ის ვარსკვლავიერი შედგენილობა. მასში აღმოჩენილი და შესწავლილია სხვადასხვა ტიპის *ცვალებადი ვარსკვლავები* და სფერული გროვები. ა. ნ-ის მასა ეტოლება (3—5). $10^{11}$ მზის მასას. ა. ნ-თან ახლოსაა ოთხი მცირე, ელიფსური ტიპის გალაქტიკა, რ-ებიც მის თანამგზავრებად ითვლება (იხ. *გალაქტიკები*).

**ანდრომედიდები,** მეტეორული ნაკადი, რ-ის რადიანტი ანდრომედეს თანავარსკვლავედში მდებარეობს. ა. *ბიელას კომეტის* დაშლის შედეგად წარმოიშვა (1845), ამიტომ ზოგჯერ ბიელიდებსაც უწოდებენ. მოჩანს ყოველწლიურად ნოემბრის ბოლოს. ნაკადში *მეტეორები* განსაკუთრებით უხვადაა ყოველ მეცამეტე წელს (მაგ, 1859, 1872 და ა. შ.). ა-ის ორბიტაზე იუპიტერის ზემოქმედების შედეგად XX ს-ში ამ ნაკადში შედარებით ნაკლები მეტეორები შეიმჩნევა.

**ანდრონიკაშვილები,** ე ნ დ რ ო ნ ი კ ა შ ვ ი ლ ე ბ ი, თავადთა საგვარეულო ფეოდალურ საქართველოში. გვარში დარჩენილი გადმოცემით, ჩამომავალნი არიან ბიზანტიის იმპერატორ ანდრონიკე კომნენოსისა, რ-ის შვილი ალექსი კახეთში დამკვიდრებულა XII ს. II ნახ-ში. ა-ის მამულები, ე. წ. „საანდრონიკო" („საენდრონიკო") მოიცავდა კახეთის სოფლებს— მელაანს, ჩალაუბანს, ფხოველსა და სხვ. XVI ს-იდან ა-მა სამემკვიდრეო სახელოდ მიიღეს ქიზიყის მოურავობა, XVII ს-იდან კი მარტყოფის მოურავობაც. მარტყოფის მოურავები უმთავრესად ინიშნებოდნენ სოფ. ფხოვლის მებატონე ა-გან, რ-ებიც ქიზიყელი ა-ის განაყოფები იყვნენ. ისინი ზოგჯერ ზურაბაშვილების, ხოლო ქიზიყელი ა. აბელაშვილების გვარითაც იხსენიებიან. XVIII ს. ა. თურქმანი ელების (ბაიდარი, ყარაჩა და სხვ.) მოურავები და ქართლ-კახეთთან დროებით შემოერთებული განჯის სახანოს მმართველებიც იყვნენ. ა-მა განსაკუთრებით გამოიჩინეს თავი სამხ. და დიპლ. ასპარეზზე; ეკავათ ბოდბის, ნინოწმინდის, ალავერდისა თუ ნეკრესის საეპისკოპოსო კათედრები. ა-ის სათავადო შედარებით სუსტი იყო. მათი სიმდიდრე და პოლიტ. წონა მეფის მოხელეობას ემყარებოდა. ამით აიხსნება ა-ის განსაკუთრებული ერთგულება სამეფო ხელისუფლებისადმი. საქართვ. რუსეთთან შეერთების შემდეგ ა. ძირითადად სამხ. ასპარეზზე მოღვაწეობდნენ. *ლ. ტუხაშვილი*.



ო. ანდროვსკაია.

**ანდრონიკაშვილი** აბელ, კახეთის სამეფოს პოლიტ. და სამხ. მოღვაწე XVII ს. ბოლოსა და XVIII ს. I ნახ-ში. ქიზიყის მოურავი, სარდალი. დაწინაურდა კახეთში *ბეჟან-ხანის* მმართველობის (1677—1683) დროს. XVII ს. 80-იანი წწ. ბოლოს კახეთის ხანის ძალაუფლების დასუსტების შედეგად ქვეყნის პოლიტ. ცხოვრების სადავეები ხელთ იგდეს რევაზ *ჩოლოყაშვილმა*, მერაბ *ჯორჯაძემ* და ა-მა, რ-თაც ქართლის მეფე გიორგი XI მფარველობდა (1688—1703 ქიზიყი ქართლის მეფეს ემორჩილებოდა). ა-ს ცოლად ჰყავდა ერეკლე I-ის ქალიშვილი ქეთევანი. ერეკლე I-ის ირანში გაწვევის (1703) შემდეგ ა-ის პოლიტ. პოზიციები შეირყა. ქიზიყის მოურავობა მისმა უახლოესმა ნათესავებმა — პაატა და რევაზ ანდრონიკაშვილებმა მიიღეს. ოსმალების მიერ კახეთის მეფე კონსტანტინე II-ის და კახი დიდებულების დახოცვის (1729) შემდეგ კვლავ დაწინაურდა და დაიწყო ბრძოლა ოსმალთა წინააღმდეგ. ერთ-ერთ ბრძოლაში ა-მა დაამარცხა ისაყ-ფაშა (ახალციხის ფაშა, რ-იც თბილისის მმართველად იყო დანიშნული). 1735—36 იბრძოდა ალექსანდრე ბატონიშვილის (ალიმირზას) კახეთში გასამეფებლად. მის ამ განზრახვას წინ აღუდგა თეიმურაზ II-ის მეუღლე თამარი. ა-მა ქიზიყის მოსახლეობას მიმართა, მაგრამ მათ მეფე თეიმურაზს უერთგულეს და ა-ს მხარი არ დაუჭირეს. ალექსანდრე ბატონიშვილის ირანში გაწვევის (1737) შემდეგ ა. ჩამოშორდა პოლიტ. ასპარეზს.

*წყარო*: კ ა რ ბ ე ლ ა შ ვ ი ლ ი პ,. მე-18 ს. საქართველოს ისტორიის ქრონიკები, წგნ.: ქართულ ხელნაწერთა კოლექციის აღწერილობა, კ. კეკელიძის რედ., [ტ.] 2, თბ,. 1950. *ლ. ტუხაშვილი*.



ე. ანდრონიკაშვილი.

**ანდრონიკაშვილი** ელეფთერ ლუარსა-

ბის ძე [დ. 12 (25). XII. 1910, პეტერბურგი], ქართველი საბჭ. ფიზიკოსი, საქ. სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1955). 1932 დაამთავრა ლენინგრ. პოლიტექნ. ინ-ტის ფიზიკა-მექანიკის ფაკ-ტი. იმავე წელს მუშაობა დაიწყო აეროჰიდროდინამიკის ცენტრ. ინ-ტში (ცაგი). 1934—45 ასწავლიდა თსუ-ში, 1948-იდან პროფესორია. ამავე წლიდან ხელმძღვანელობდა უნ-ტის ექსპერ. ფიზ. კათედრას, 1951-იდან საქ. სსრ მეცნ. აკად. ფიზ. ინ-ტის დირექტორია. ა. მუშაობს უმთავრესად კვანტური ჰიდროდინამიკის დარგში: მან ექსპერიმენტულად დაამტკიცა, რომ ზედაბალ ტემპ-რაზე თხევად ჰელიუმში ადგილი აქვს ორი სახის მოძრაობას: ნორმალურს (ბლანტს) და ზედენადს; გაზომა He II ნორმალური კომპონენტის ფარდობითი სიმკვრივისა და სიბლანტის დამოკიდებულება ტემპ-რაზე; დაადგინა, რომ ზედენად ჰელიუმს შეუძლია ბრუნვა. უკანასკნელ წლებში თავის მოწაფეებთან ერთად შეისწავლა ამ ბრუნვის გამომწვევი დაკვანტული გრიგალები; მძიმე არასტაბილური ნაწილაკების გენერაცია და კოსმ. სხივების ფართო ატმ. ღვარების მახასიათებლები; დისლოკაციების გაჩენა ნეიტრონებით კრისტალების დასხივებისას; ა-მა დაადგინა, რომ ცხოველთა სიმსივნურ ქსოვილებში წყალი უფრო მოწესრიგებულ მდგომარეობაშია, ვიდრე ნორმალურ ქსოვილებში; გაზომა ბიოპოლიმერების შიგამოლეკულური დნობის სითბო. 1952 მიენიჭა სსრკ სახელმწ. პრემია. დაჯილდოებულია 3 შრომის წითელი დროშის ორდენით და მედლებით.


ივ. ზ. ანდრონიკაშვილი.

*თხზ.*: Непосредственное наблюдение двух видов движения в He II, «Журнал экспериментальной и теоретической физики», 1946, т. 16, в. 9.

**ანდრონიკაშვილი** ელო (ელენე) იოსების ასული (27. IV. 1883, სოფ. კარდანახი, სიღნაღის მაზრა,—12. III. 1956, თბილისი), ქართვ. საბჭ. მსახიობი, პედაგოგი, საზ. მოღვაწე, საქ. სსრ დამს. არტ. (1944). 1905—07 პარიზის სორბონის უნ-ტის მსმენელი. 1912—23 მოღვაწეობდა როგორც პროფ. მსახიობი თბილისში და სხვა ქალაქებში. როლები: რუქაია და გაიანე (სუმბათაშვილის „ღალატი“), კაროჟნა (კლდიაშვილის „დარისპანის გასაჭირი“), ჰანელე (ჰაუპტმანის „ჰანელე“), კატიუშა მასლოვა (ტოლსტოის „აღდგომა“) და სხვ. იყო თბილ. მოზარდ მაყურებელთა ქართ. თეატრის შექმნის ერთ-ერთი ინიციატორი. თარგმნა ო. უაილდის „პადუის დედოფალი“, კადელბურგის „შავი ლაქა“, ა. ოსტროვსკის „უმზითვო“, „უდანაშაულო დამნაშავენი“ და სხვ. პიესები. ცნობილი იყო როგორც ქართ. და აღმ. ცეკვების ჩინებული შემსრულებელი.


ი. ზ. ანდრონიკაშვილი.

**ანდრონიკაშვილი** ზაალ (გ. 1803), მარტყოფის მოურავი (დაახლ. 1772-იდან). რუსეთ-ოსმალეთის ომის (1768—74) დროს, 1772, ერეკლე II-ის ბრძანებით, 1000 მეომრით მოაწყო ღრმა რეიდი ჯავახეთსა და მესხეთში, გაანადგურა თურქთა გარნიზონები და დიდი ნადავლით დაბრუნდა. იმავე წელს მარტყოფელთა რაზმებით მონაწილეობდა ქართლში შემოჭრილი დაღესტნელებისა და თურქთა წინააღმდეგ ბრძოლაში უფლისციხესთან. ამ ბრძოლაში ა. ზურგში დაჭრეს (ჭრილობამ კუზი დაუტოვა. აქედან მოდის ა-ის მეტსახელები: „კუზა ზაალი“, „კუზიანი ზაალი“, „კუზიანი გმირი“). 70—80-იან წწ-ში განსაკუთრებით გამოიჩინა თავი მოთარეშე ლეკების წინააღმდეგ ბრძოლებში, მონაწილეობდა კრწანისის ბრძოლაში (1795).

*ლიტ.* იხ. სტ-თან ანდრონიკაშვილი ა. *ლ. ტუხაშვილი.*

**ანდრონიკაშვილი** ზაქარია თამაზის ძე (დაახლ. 1740—1800), ქართლ-კახეთის სამეფოს პოლიტ. და სამხ. მოღვაწე. სიმამაცის გამო ცნობილი იყო „მიწის მგლის“ მეტსახელით. 1756 თავი გამოიჩინა ლეკებთან ბრძოლაში სოფ. კარალეთსა და სკრასთან. მეფის ასულ ელენესთან გამიჯნურების გამო ერეკლე II-მ რუსეთში გააძევა. თავისი ქალი კი იმერეთის მეფე სოლომონ I-ის ძმას არჩილს მიათხოვა. ელენეს დაქვრივების შემდეგ (1771) ა. დაბრუნდა რუსეთიდან და დაქორწინდა მასზე. 1780 დანიშნეს ქიზიყის მოურავად. 90-იანი წლების დასაწყისში ერეკლე II-ის დავალებით იბრძოდა იმერეთში თავისი გერის დავით არჩილის ძის (შემდეგში სოლომონ II) გასამეფებლად. 1795 თავი ისახელა კრწანისის ბრძოლაში.

*ლიტ.* იხ. სტ-თან ანდრონიკაშვილი ა. *ლ. ტუხაშვილი.*

**ანდრონიკაშვილი** თამაზ, აღმ. საქართვ. პოლიტ. მოღვაწე. XVII ს. I მეოთხედში, ქიზიყის მოურავი. იბრძოდა ყიზილბაში დამპყრობლების წინააღმდეგ. აღადგინა ციხესიმაგრეები. გახიზნული მოსახლ. დააბრუნა ძველ საცხოვრ. ადგილებში. 1617, აბას I-ის ლაშქრობის დროს, რ-იც ძირითადად ქიზიყის წინააღმდეგ იყო მიმართული, მეთაურობდა *ხორნაბუჯის* დაცვას.

**ანდრონიკაშვილი** თამაზ პაატას ძე (გ დაახლ. 1759), კახეთის სამეფოს პოლიტ. და სამხ. მოღვაწე XVIII ს. შუა წწ-ში, ქიზიყის მოურავი, ერეკლე II-ის მამიდაშვილი. 1746 ა-მა სასტიკად დაამარცხა ქიზიყში შეჭრილ დაღესტნელთა 15-ათასიანი ლაშქარი. ამ გამარჯვების გამო ნადირ-შაჰმა ირანში მიიწვია და დააჯილდოვა. 1747 ა. საქართველოში დაბრუნდა. 1747—49 თავი გამოიჩინა აბდულაბეგის წინააღმდეგ ბრძოლაში. 1752 ა-ს დაევალა შინაპატიმრობაში ჰყოლოდა ერეკლე II-ის პოლიტ. მოწინააღმდეგე პაატა ბატონიშვილი, რ-იც მალე „გაექცა“ მეთვალყურეებს. როგორც ჩანს, ა-ს ბატონიშვილის ხელისშეწყობა დასდეს ბრალად და ერეკლე II-ის ბრძანებით 1754 აპრ. დააპატიმრეს, ქიზიყის მოურავად კი იასე *ამილახვარი* დანიშნეს. მალე ა-ს ძველი პატივი დაუბრუნეს. 1759 ერეკლემ კვლავ შერისხა იგი და ქიზიყის მოურავობა პაპუნა ანდრონიკაშვილს გადასცა.

*წყარო:* ორბელიანი პ., ამბავნი ქართლისანი, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ნაწ. 2, დ. ჩუბინაშვილის გამოც., საპ., 1854. *ლ. ტუხაშვილი.*

**ანდრონიკაშვილი** ივანე ზაქარიას ძე [10 (23). IX. 1862, სოფ. მელაანი, სიღნაღის მაზრა, ახლანდ. გურჯაანის რ-ნი,—11. VII. 1947, თბილისი], ქართვ. აგრონომი და საზ. მოღვაწე. 1887 მოსკოვში დაამთავრა პეტროვსკოეს სამიწათმოქმედო და სატყეო აკადემია (ახლანდ. ტიმირიაზევის სახ. სას.-სამ. აკადემია). 1889—1902 მუშაობდა კავკ. საფილოქსერო კომიტეტის მთავარ ექსპერტად და ხელმძღვანელობდა ფილოქსერის საწინააღმდეგო ექსპედიციებს საქართველოსა და ჩრდ. კავკასიაში. ხალხში აგრონ. ცოდნის პოპულარიზაციის მიზნით აწყობდა საჩვენებელ ნაკვეთებს, ცდიდა ახალ სას.-სამ. მანქანა-იარაღებსა და სხვ. 1902—16 იყო ბათუმის ქალაქის თავი. მისი რედაქტორობით გამოდიოდა სამეცნ.-პოპულარული ჟურნალი „ვაზი და ღვინო“. 1921 ა-ის ინიციატივით დაარსდა ჟურნალი „სოფლის მეურნე“, რ-საც თვითონ რედაქტორობდა. 1923 მოსკოვში სრულიად რუსეთის პირველ სას.-სამ. და კუსტარულ-სამრეწველო გამოფენაზე ხელმძღვანელობდა, ხოლო 1939 საკავშირო სას.-სამ. გამოფენაზე კონსულტაციას უწევდა საქართველოს პავილიონის მოწყობას.

*თხზ.*: ფილოქსერა და მასთან ბრძოლა, ტფ., 1893. *გ. თოდუა.*

**ანდრონიკაშვილი** ივანე მალხაზის ძე (1798, სოფ. ქოდალო, ახლანდ. გურჯაანის რ-ნი, — 19. IX 1868, იქვე), რუსეთის არმიის კავალერიის გენერალი (1868). სამხ. სამსახური დაიწყო პეტერბ. ლაიბ-გვარდიის ცხენოსანთა პოლკში (1817). 1824 მაიორის ჩინით (პირადი სურვილით) კავკასიაში ნიჟეგოროდის დრაგუნთა პოლკში გადაიყვანეს. მონაწილეობდა რუსეთ-ირანის 1826—28 და რუსეთ-ოსმალეთის 1828—29 ომებში. თავი გამოიჩინა ელიზავეტპოლის, ჯევან-ბულახის, სარდარ-აბადის, ერევნის, ახალციხისა და ბაიბურთის ბრძოლებში. 1841 გენ.-მაიორის ჩინი მიიღო. 1849 ა. დაინიშნა თბილისის სამხ. გუბერნატორად. ა-მა *ყირიმის ომის (1853—56)* დროს კავკასიის ფრონტზე ახალციხესთან ბრძოლაში (1853 წ. 14 ნოემბ.) 5-ათასიანი რაზმით დაამარცხა ალი-ფაშას 20-ათასიანი კორპუსი, ხოლო 1854 მდ. ჩოლოქთან 10-ათასიანი რაზმით გაანადგურა სელიმ-ფაშას 30-ათასიანი კორპუსი.

*ლიტ.*: ავალიანი გ., რუსი და ქართველი ხალხების საბრძოლო თანამეგობრობის ისტორიიდან, თბ., 1967, გვ. 77—84. *ს. მეგრელიძე.*

**ანდრონიკაშვილი** იოსებ ზაქარიას ძე [13 (25). VI. 1855, თბილისი,—20. VII. 1940, იქვე], ქართვ. საბჭ. ინჟინერი და საზ. მოღვაწე. 1881 დაამთავრა პეტერბ. საგზაო-საინჟინრო ინ-ტი. 1882—1902 ხელმძღვანელობდა სოჭი—ტუაფსეს, თბილის—მანგლის—ახალქალაქის, თბილის—თიანეთის, თბილის—თელავის, თბილის—განჯისა და სხვა საავტ. გზების დაგეგმარებასა და მშენებლობას. ა. იყო კახეთის რკინიგზის მშენებლობის ერთ-ერთი ინიციატორი (1909). აქტიურად მონაწილეობდა საქართვ. კულტ. ცხოვრებაში: იყო ერთ-ერთი მოთავე რუსეთის მუს. საზ-ბის თბილ. განყ-ბის ჩამოყალიბებისა; მონაწილეობდა ქართ. დრამ. საზ-ბისა და ქართ. კლუბის დაარსებაში; წლების განმავლობაში ხელმძღვანელობდა თბილ. პირველ მუს. სასწავლებელს. მეგობრობდა პ. ჩაიკოვსკისთან, რ-იც საქართველოში ყოფნის დროს ა-ის ოჯახში გამართულ კონცერტებში მონაწილეობდა. საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ ა. საქართვ. გზატკეცილების სამმართველოს უფროსად დანიშნეს. პარალელურად ეწეოდა სამეცნ.-პედ. საქმიანობას საქართვ. პოლიტექ. ინ-ტში. ა-ს ეკუთვნის სახელმძღვანელოები: „საამშენებლო ხელოვნება“ (ნაწ. 1—4, 1927—32) და „ურელსო გზები“ (1930, 1932), „რუსულ-ქართული და ქართულ-რუსული სამშენებლო ლექსიკონი“ (1932) და სხვ.

**ანდრონიკაშვილი** კირა გიორგის ასული (29. XI. 1908, თბილისი, — 25. II. 1960, იქვე), ქართვ. კინომსახიობი და რეჟისორი, საქ. სსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1959). 1935 დაამთავრა კინემატოგრაფიის საკავშირო სახელმწ. ინ-ტის სარეჟისორო ფაკ-ტი. მისი პირველი მნიშვნელოვანი როლია ელისო (ფილმში „ელისო“, 1928). მონაწილეობდა ფილმებში „სამი სიცოცხლე“ (1924), „ტარიელ მკლავაძის საქმე“ (1925), „მიწას სწყურია“ (ჯამალა, 1930), „უდაბნო“ (აქტივისტი ქალი, 1933), „შავ მთებში“ (სტეფანეს ცოლი, 1941), „ის კიდევ დაბრუნდება“ (1943), „ჭირვეული მეზობლები“ (1944), „ზვიგენის კბილი“ (ალის დედა, 1960). 1950-იდან მუშაობდა კინოსტუდია „ქართულ ფილმში“ სადუბლაჟო ფილმების რეჟისორად.

**ანდრონიკაშვილი** კონსტანტინე იოსების ძე [8 (20). XII. 1887, ყვარელი, — 2. VII. 1954, თბილისი], ქართვ. საბჭ. რეჟისორი, საქ. სსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1950), პროფესორი (1947). თბილ. კადეტთა კორპუსის დამთავრების შემდეგ სწავლობდა პარიზის სორბონის უნ-ტში

ფილოლ. ფაკ-ტზე (1906–10), პარალელურად ეუფლებოდა რეჟისურას „ოდეონის“ დრამ. თეატრის სტუდიაში რეჟისორ ანტუანის ხელმძღვანელობით. 1911–31 რეჟისორად მუშაობდა საქართვ. სხვადასხვა თეატრში, 1931–45–რუსეთის თეატრებში (გორკი, როსტოვი, სარატოვი და სხვ.), 1945–47 – თბილ. კ. მარჯანიშვილის სახ. თეატრში. 1945–54 თბილ. რუსთაველის სახ. სახელმწ. თეატრ. ინ-ტის პედაგოგია. დადგმები: შ. დადიანის „ვარამი“ (1922), ი. გედევანიშვილის „სინათლე“ (1924), გ. კაიზერის „გაზი“ (1924), ტ. რამიშვილის „სტუმარმასპინძლობა“ (1925), ვ. ჰიუგოს „რუი-ბლაზი“ (სვერდლოვსკში, 1937), ვაჟა-ფშაველას „მოკვეთილი“ (1945), ვ. გაბესკირიას „მარტოხელა“ (1946) და სხვ. ავტორია პიესებისა: „სიზმარი კოშკში“, „სიყვარულის ყვავილი“ და სხვ. თარგმნა: სოფოკლეს „ოიდიპოს მეფე“, მოლიერის „გააზნაურებული მდაბიო“, ლოპე დე ვეგას „თივა და ძაღლი“ და სხვ.

**ანდრონიკაშვილი** ლუარსაბ ნიკოლოზის ძე [14 (26). II. 1872, სოფ. ოჟიო, ახლანდ. ახმეტის რ-ნი, – 19. XII. 1939, თბილისი], ქართვ. მეცნიერი იურისტი და საზ. მოღვაწე. უმაღლესი იურიდ. განათლება მიიღო პეტერბ. უნ-ტში, სწავლობდა ფილოსოფიას ჰაიდელბერგისა და სტრასბურგის უნ-ტებში. 1899 შევიდა რუსეთის ადვოკატურაში; იყო „პოლიტიკურ დამცველთა“ ჯგუფის შექმნის ერთ-ერთი ინიციატორი. მონაწილეობდა ისტ. მნიშვნელობის ასზე მეტ პოლიტ. სასამართლო პროცესში; იგი იცავდა შეიარაღებულ აჯანყებათა და დემონსტრაციების ორგანიზატორებსა და მონაწილეებს (ბათუმის დემონსტრაციის საქმე, 1903; ლეიტ. *შმიდტის* მეთაურობით აჯანყებულ შავი ზღვის ფლოტის მეზღვაურთა სევასტოპოლის პროცესი, 1906; პეტერბ. მუშათა დეპუტატების საბჭოს პროცესი, 1906; „*ნოვოროსიისკის რესპუბლიკის*“ საქმე, 1908–09); რევოლუციონერ-ტერორისტებს (პეტერბ. ქალაქის მმართველის გენ. ლაუნიცის მკვლელობის საქმე, 1907; სახელმწ. საბჭოს წევრის გრაფ იგნატიევის მკვლელობის პროცესი, 1907; ნიკოლოზ II-ის მკვლელობის მომზადების საქმე, 1907); რევ. და პროგრ. პრესას (ბოლშევიკთა პირველი ლეგალური გაზეთის „ნოვაია ჟიზნის“ რედაქციის მდივან ი. გუკოვსკის, ლ. ტოლსტოის გამომცემლების, ჟურნალ „რუსსკოე ბოგატსტვოს“ რედაქტორის ვ. *კოროლენკოს* საქმეები) და სხვ. 1917 აპრილში დროებითმა მთავრობამ ა. სენატორად დანიშნა. ა. *კონისთან*, ნ. *ტაგანცევსა* და სხვა გამოჩენილ იურისტებთან ერთად იგი მონაწილეობდა სისხლის სჯულდების გადამსინჯველი საკანონმდებლო კომისიის მუშაობაში.

ოქტომბრის რევ. შემდეგ ა. სამეცნ.-პედ. მოღვაწეობას ეწეოდა. კითხულობდა ახალი ფილოს. კურსს ტულის პედ. ინ-ტში (1919–20), სასამართლო მჭევრმეტყველებას მოსკ. სიტყვის სახელმწ. ინ-ტში (1920–21). 1921 დამლევს იგი თბილისში დასახლდა. მის სახელთან არის დაკავშირებული უმაღლესი იურიდ. განათლების ჩასახვა და განვითარება საქართველოში. თსუ-სა და სხვა უმაღლეს სასწავლებლებში ა. კითხულობდა სამართ. ზოგად თეორიას, სამოქალაქო სამართალს, სისხლის სამართალს და სხვა იურიდ. დისციპლინებს. მანვე შექმნა ლექციების ორი ახალი კურსი – დანაშაულის ფსიქოლოგია და სიტყვის კულტურა. სიცოცხლის ბოლო წლებში იგი იყო თსუ-ის სამოქალაქო სამართ. კათედრის გამგე (1937) და სისხლის სამართ. კათედრის პროფესორი.

ა. მონაწილეობდა უმნიშვნელოვანესი საკანონმდებლო აქტების მომზადებაში. საბჭ. მთავრობამ იგი აშშ-ში წარგზავნა უცხოური (ჰარიმანის) კონცესიის ლიკვიდაციასთან დაკავშირებული პასუხსაგები დავალებით (1930–31), რ-იც მან წარმატებით შეასრულა. აღსანიშნავია აგრეთვე ა-ის საჯარო გამოსვლები ლიტ-რისა და ხელოვნ. საკითხებზე.

*ლიტ.*: მ ა ყ ა შ ვ ი ლ ი ვ., ლ. ანდრონიკაშვილის მეცნიერულ-პედაგოგიური მოღვაწეობა, «საბჭოთა სამართალი», 1963, № 2; წ ე რ ე თ ე ლ ი თ., ლუარსაბ ანდრონიკაშვილი როგორც პოლიტიკური დამცველი. იქვე.

*ვ. მაყაშვილი.*

**ანდრონიკაშვილი** მალხაზ (მელქისედეკ) (გ. დაახლ. 1822), ქართლ-კახეთისა და იმერეთის სამეფოების პოლიტ. მოღვაწე, იულონ ბატონიშვილის ეშიკაღასიბაში (ცერემონიალისა და კარის დაცვის უფროსი). სახელი გაითქვა ლეკების წინააღმდეგ ბრძოლაში. ცოლად ჰყავდა ერეკლე II-ის ქალის–ელენეს ასული მაია (მარიამი), სოლომონ II-ის და. *მათხოჯის ბრძოლაში* (1789) დაამარცხა სოლომონ II-ის მოწინააღმდეგე დავით გიორგის ძე. სოლომონმა ა. საცხოვრებლად იმერეთში მიიწვია და სვერის მიდამოებში უბოძა მამული 800 კომლი გლეხითურთ. ქართლ-კახეთის სამეფოს გაუქმების (1801) შემდეგ ა-ს მიმოწერა და კავშირი ჰქონდა ირანში მყოფ *ალექსანდრე ბატონიშვილთან*. 1810 იმერეთის აჯანყების დროს ებრძოდა რუსეთის ჯარს. იმერეთის სამეფოს გაუქმების შემდეგ სოლომონ *ლიონიძესთან* ერთად გადავიდა ახალციხეში. აქედან სოლომონ II-ის დავალებით ჯერ ოსმალეთში გაემგზავრა დახმარების სათხოვნელად, შემდეგ კი ირანში. 1815 ჩავიდა ეჩმიაძინში და სომეხთა კათალიკოსის შუამდგომლობით საქართვ. მთავარმართებლისაგან პატიება და სამშობლოში დაბრუნების ნებართვა მიიღო. გარდაცვალებამდე კახეთში ცხოვრობდა.

*წყარო*: დ ა ვ ი თ ბ ა ტ ო ნ ი შ ვ ი ლ ი, მასალები საქართველოს ისტორიისათვის (1744–1840 წწ.), მ. ჯანაშვილის გამოც., ტფ., 1905.

*ლ. ტუხაშვილი.*

**ანდრონიკაშვილი** პაატა, ქართლ-კახეთის სამეფოს სამხ. მოღვაწე, ერეკლე II-ის ერთგული თანამებრძოლი. XVIII ს. 60-იან წწ-ში ერეკლე II-მ ა. საარტ. საქმის შესასწავლად რუსეთს მიავლინა. აქ მან რუსეთის არმიის არტილ. ოფიცრის წოდება მიიღო. 70-იან წწ. I ნახ-ში დაბრუნდა სამშობლოში და დაევალა საარტ. საქმის ხელმძღვანელობა. 1778 ებოძა სამეფო არტილ. მეთაურობა (თოფჩიბაშობა). ა. ხელმძღვანელობდა საქართველოში სამხ. წარმოების ევრ. წესზე გარდაქმნას, რაც ერეკლე II-ის თაოსნობით დაიწყო.

*წყარო*: [ხ ე რ ხ ე უ ლ ი ძ ე ო.] ო მ ა ნ მ დ ი ვ ა ნ ბ ე გ ი, მეფობა ირაკლი მეორისა, მეფის თეიმურაზის ძისა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ნაწ. 2, დ. ჩუბინაშვილის გამოც., სპბ., 1854.

*ა. როგავა.*

**ანდრონიკაშვილი** რევაზ პაპუნას ძე, XVIII ს. II ნახ. ქართლ-კახეთის სამეფოს პოლიტ. და სამხ. მოღვაწე, ქიზიყის მოურავი 1754–59 და 1770–80. თავი გამოიჩინა მოთარეშე ლეკთა წინააღმდეგ ბრძოლებში. 1766 ა-ის და ქეთევანი გიორგი ბატონიშვილის (შემდეგში გიორგი XII) მეუღლე გახდა, რამაც განამტკიცა ა-ის პოზიციები სამეფო კარზე. იგი დაუპირისპირდა პოლიტიკურ დაჯგუფებას, რ-საც დარეჯან დედოფალი ედგა სათავეში. 1780 დარეჯანის ინიციატივით ა-ს ჩამოართვეს ქიზიყის მოურავობა. ა. თავგამოდებით იბრძოდა სამეფო ტახტზე თავისი სიძის გიორგის ასაყვანად. არსებობს ცნობა, რომ ა-მა 1795 კრწანისის ბრძოლაში მონაწილეობა არ მიაღებინა ქიზიყელთა რაზმს, რამაც არსებითი გავლენა იქონია ბრძოლის შედეგზე.

*ლიტ.* იხ. სტ-თან ა ნ დ რ ო ნ ი კ ა შ ვ ი ლ ი პ.

*ლ. ტუხაშვილი.*

**ანდრონიკაშვილი** ქაიხოსრო (გ. 30. VI. 1792), ქართლ-კახეთის სამეფოს სახელმწ. მოღვაწე, მდივანბეგი, დიპლომატი და მწერალი. 1770-იან წწ. ახლდა რუსეთში დიპლ. მისიით გაგზავნილ ლევან ბატონიშვილს. შემდეგ ერეკლე II-მ ელჩად გაგზავნა ირანში. ელჩობის მიზანი იყო დაეშოშმინებინა ირანის ვექილი (გამგებელი) ქერიმ-ხანი, რ-იც ერეკლე II-ის რუსული ორიენტაციის გამო საქართველოში გამოლაშქრებას აპირებდა. ეს დავალება ა-მა წარმატებით შეასრულა. 1778, როდესაც განჯის სახანო გაუქმებულ იქნა და მასზე ქართლ-კახეთის სამეფოსა და ყარაბაღის სახანოს ერთობლივი მმართველობა დაწესდა, ერეკლე II-მ ა. განჯის მმართველად დანიშნა. 1785 განჯაში აჯანყებამ იფეთქა. ერეკლე II-მ ჩააქრო აჯანყება და ა. საქართველოში გამოიწვია.

ა-ს ეკუთვნის პოემა „მიჯნურთ ბადე“, რ-შიც მოთხრობილია ფრანგისტან ჭაბუკისა და გულბაჰრ მზეთუნახავის სიყვარულის ამბავი. პოემა დაწერილია 16-მარცვლიანი შაირით, ცალკეული ეპიზოდები და პოეტური სამკაულები ნასესხებია „ვეფხისტყაოსნიდან“, „ვისრამიანიდან“ და „ბარამგულანდამიანიდან“.

*თხზ.*: ვარდბულბულიანისა და ქალვაჟიანის განმარტება ანუ ქართული კლასიკური სიყვარული..., ტფ., 1885.

*ლიტ.*: კ ე კ ე ლ ი ძ ე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, [ტ.] 2, თბ., 1958.

*გ. მიქაძე, ლ. ტუხაშვილი.*



ლ. ანდრონიკაშვილი.

**ანდრონიკაშვილი** (ზ უ რ ა ბ ი შ ვ ი ლ ი) ქეთევან ელეფთერის ასული (X. 1862, ყვარელი, – 1. II. 1941, თბილისი), ქართველი მსახიობი. 1881–82 მონაწილეობდა თელავის სცენისმოყვარეთა წრის წარმოდგენებში. 1884–91 მუშაობდა თბილ. თეატრებში, 1892–1917 ბაქოს ქართ. თეატრში. 1921-იდან მუშაობდა საქართვ. თეატრებსა და კინოსტუდიაში. როლები: ქეთევანი (ერისთავის „სამშობლო“), ოროსმე (ცაგარლის „რაც გინახავს, ვეღარ ნახავ“), მარინე (გუნიას „დაძმა“), თამარი (წერეთლის „თამარ-ცბიერი“) და სხვ.

**ანდრონიკაშვილი** ქეთევან პაპუნას ასული (1754 – 2. VI. 1782), გიორგი ბატონიშვილის (შემდგომში გიორგი XII) პირველი მეუღლე. 1778 ოქტომბერში შიდა ქართლიდან თბილისში მიმავალ ა-ს ღართისკართან დაუხვდა ხუთასამდე ლეკი. ქეთევანს თან ახლდა სამასამდე ცხენოსანი – მორიგე ჯარის რაზმი. გულადმა ქალმა თვით იკისრა მცველთა მეთაურობა და სასტიკად დაამარცხა ლეკთა მოთარეშე რაზმი. ერეკლე II ამალით შეეგება თავის რძალს და პატივის ნიშნად ალლუმი გაუმართა. დასაფლავებულია დავითგარეჯაში.

*ლიტ.* იხ. სტ-თან ა ნ დ რ ო ნ ი კ ა შ ვ ი ლ ი მ.

*ა. როგავა.*

**ანდრონიკე** I (Andrónikos) (დაახლ. 1122/23 – სექტ. 1185, კონსტანტინოპოლი), ბიზანტიის იმპერატორი 1183–85. *ალექსი I კომნენოსის* შვილიშვილი. იმპერატორად გამოაცხადეს იმპ. მანუელ I-ის სიკვდილის შემდეგ კონსტანტინოპოლში მომხდარი აჯანყების (1181) მონაწილეებმა და წარჩინებულთა ნაწილმა. თავდაპირველად ა. ქვეყანას მართავდა როგორც მანუელის ძის ალექსი II-ის რეგენტი. 1183 ა. I-მა მოაკვლევინა ალექსი II, ცოლად შეირთო მისი ქვრივი და ქვეყნის ერთპიროვნული მმართველი გახდა. ა. I ცდილობდა წინ აღდგომოდა ლათინთა ბატონობას, ხოლო მსახურეული არისტოკრატიისა და მსხვილ ფეოდალთა თვითნებობა ტერორით აელაგმა. ა. I-ის პოლიტიკამ დიდებულთა უკმაყოფილება გამოიწვია. ლათინთა მიერ თესალონიკეში 1185 მოწყობილმა ბერძენთა ჟლეტამ და სიცილიელ ნორმანთა წინააღმდეგ ა. I-ის ლაშქრობის წარუმატებლობამ გაამძაფრა უკმაყოფილება იმპერატორის მიმართ. გაბატონებულმა ფენამ კონსტანტინოპოლში აჯან-

ყება მოაწყო; ა. I ტახტიდან ჩამოაგდეს და წამებით მოკლეს.

*ლიტ.*: Сюзюмов М. Я., Внутренняя политика Андроника Комнина и разгром пригородов Константинополя в 1187 г., «Византийский временник», 1957, т. 12. *გ. გოზალიშვილი.*

**ანდრონიკე II პალეოლოგოსი** (Andronikos Palaiologos) (1260, ნიკეა, — 13. II. 1332, კონსტანტინოპოლი), ბიზანტიის იმპერატორი 1282—1328. ა. II ცდილობდა დაებრუნებინა ბიზანტიისათვის ჯვაროსნების მიერ 1204 მიტაცებული მიწები და აელაგმა ფეოდალთა სეპარატისტული მისწრაფებანი. ეწინააღმდეგებოდა რომის პაპთან კავშირს, ებრძოდა მცირე აზიაში მომძლავრებულ თურქებს. 1321 დიდებულები აუჯანყდნენ და იმპერატორად წამოაყენეს მისი შვილიშვილი ანდრონიკე III (1328—41). ხანგრძლივი ბრძოლის შემდეგ ა. II იძულებული გახდა გადამდგარიყო, გარდაიცვალა მონასტერში.

*ლიტ.*: Успенский Ф. И., История Византийской империи, т. 3, М.—Л., 1948.


ი. ანდრონიკოვი.

**ანდრონიკე როდოსელი** (Andronikos ho Rhodios), ძვ. ბერძენი ფილოლოგი, *არისტოტელეს* პირველი მეცნ. კომენტატორი, პერიპატეტიკოსთა სქოლარქესი (იხ. *პერიპატეტული სკოლა*). ძვ. წ. 70 წ. შეკრიბა, განმარტა და გამოსცა არისტოტელესა და *თეოფრასტეს* შრომები. ფიქრობენ, რომ მან უწოდა არისტოტელეს ფილოსოფიის შემცველ წიგნებს „მეტაფიზიკა“, ხოლო ლოგიკურ გამოკვლევებს „ორგანონი“. შემორჩენილია არისტოტელეს „კატეგორიების“ ანდრონიკესეული კომენტარები.

**ანდრონიკეს მონასტერი,** ანდრონიკეს ხელთუქმნელი მაცხოვრის ხატის მამათა მონასტერი მოსკოვში. დააარსა ალექსი მიტროპოლიტმა დახლ. 1360. ეწოდა მონასტრის პირველი წინამძღვრის, *სერგი რადონეჟელის* მოწაფის, ანდრონიკეს სახელი. 1420—27 აშენებულ მაცხოვრის ოთხსვეტიან ტაძარში შემონახულია *დანიელ ჩორნისა* და *ა. რუბლიოვის* ხელმძღვანელობით შესრულებული კედლის მხატვრობის ფრაგმენტები. ნაგებობათაგან შემორჩა ერთსვეტიანი სატრაპეზო (1504) და მიქაელ მთავარანგელოზის ეკლესია (1694). ა. მ-ში დასაფლავებულთა შორის არიან ა. რუბლიოვი და რუს. თეატრის ფუძემდებელი თ. *ვოლკოვი*. 1947 მონასტერი რუბლიოვის სახ. ძველი რუს. ხელოვნების მუზეუმ-ნაკრძალად გამოცხადდა.


ა. ანდრონოვი.

**ანდრონიკოვი** [(ანდრონიკაშვილი) ირაკლი ლუარსაბის ძე [დ. 15 (28). IX. 1908, პეტერბურგი], რუსი საბჭ. მწერალი და ლიტერატურათმცოდნე. ფილოლ. მეცნ. დოქტორი (1956), რსფსრ (1959) და საქ. სსრ (1961) ხელოვნ. დამს. მოღვაწე, სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1967), სკკპ წევრი 1949-იდან. დაამთავრა ლენინგრ. უნ-ტის ისტ.-ფილოლ. ფაკ-ტი. ა. ქმნის და თვითონვე კითხულობს ესტრადაზე ზეპირ მოთხრობებს, განასახიერებს რეალური გმირების — მწერლების, მეცნიერების, მსახიობების, სამხედრო მოღვაწეების „პორტრეტებს“. ამ ზეპირ მოთხრობათა ნაწილი გამოქვეყნებულია („მოთხრობა-საუბრები“, 1935; „გენერალ ჩანჩიბაძის საუბარი ახალწვეულებთან“, 1942; „ლერმონტოვის თანამემამულე“, 1952; „შალიაპინის ყელი“, 1959 და სხვ.). როგორც ლიტერატურათმცოდნე ა. უმთავრესად მ. ლერმონტოვის შემოქმედებას იკვლევს. აღმოაჩინა და გამოაქვეყნა ლერმონტოვის, პუშკინისა და სხვა პოეტთა ბიოგრ. მასალები. მუშაობს ტექსტოლოგიაში, რედაქტორია ლერმონტოვის თხზულებათა ოთხტომეულისა (1953). იგი ხშირად გამოდის როგორც პუბლიცისტი, კრიტიკოსი. ა-ის ზეპირი მოთხრობები საფუძვლად დაედო რამდენიმე კინოფილმს, რ-ებშიც ის თვითონვე მონაწილეობს. დაჯილდოებულია 2 ორდენით.


ი. ანდროპოვი.

*თხზ.*: ლიტერატურათმცოდნის მოთხრობები, თბ., 1962; საქართველო მ. ლერმონტოვის შემოქმედებაში, თბ., 1953; Лермонтов. Исследования и находки, 2 изд., М., 1967; Лермонтов в Грузии в 1837 г., 2 изд., Тб., 1958; Я хочу рассказать вам..., 2 изд., М., 1965.

**ანდრონოვი** ალექსანდრე ალექსანდრეს ძე [29. III (11. IV). 1901, მოსკოვი, — 31. X. 1952, გორკი], საბჭ. ფიზიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1946). დაამთავრა მოსკოვის სახელმწ. უნ-ტი. გორკის უნ-ტის პროფესორი (1931). ა-ის მეცნ. შრომები ეძღვნება რხევათა თეორიისა და ავტომ. რეგულირების თეორიის საკითხებს. მან პირველმა დაასაბუთა მათემატიკურად ავტორხევების თეორია და შექმნა მისი მათ. აპარატი; გადაწყვიტა თეორიული რადიოტექ. მრავალი მნიშვნელოვანი არაწრფივი ამოცანა. მის მიერ შემოღებულ ავტორხევითი სისტემის ცნებას და არაწრფივი რხევების შემსწავლელ მეთოდს დიდი მნიშვნელობა ჰქონდა ამ მეცნიერების შემდგომი განვითარებისათვის. ა-მა ბევრი პრაქტ. ამოცანა გადაჭრა ავტომ. რეგულირებისა და მანქანების ზოგადი დინამიკის დარგში.

*თხზ.*: Собрание трудов, М., 1956.

**ანდრონოვოს კულტურა,** ბრინჯაოს ხანის არქეოლ. კულტურა, გავრცელებული იყო დას. ციმბირში, სამხრ. ურალისპირეთსა და ჩრდ. ყაზახეთში (საორიენტაციოდ თარიღდება ძვ. წ. II ათასწლ. შუა წლებითა და II ნახევრით). სახელწოდება მიიღო სოფ. ანდრონოვოსაგან (ქ. აჩინსკთან), სადაც პირველად ჩატარდა არქეოლ. გათხრები (1914). 20-იან წწ. ა. კ. შეისწავლა და ცალკე არქეოლ. კულტურად გამოყო ს. ტეპლოუხოვმა. ა. კ-ის სოფლები მდებარეობდა მდინარეების გასწვრივ გაშლილ ველებზე, რ-ებიც გამოსადეგი იყო როგორც მესაქონლეობის, ისე მიწათმოქმედებისათვის. თვალსაჩინოდ ჩანს ნადირობის როლის დაქვეითება. მოსახლ. დიდ-დიდ ოჯახებად ცხოვრობდა. განვითარებული იყო მეტალურგია.

ა. კ-ის პერიოდში შეიმჩნევა გვაროვნ. წყობის დაშლა, ქონებრივი დიფერენციაცია, გვხვდება როგორც მდიდრული, ისე ღარიბული სახლები და სამარხები.

*ლიტ.*: Сальников К. В., Очерки древней истории Южного Урала, М., 1967.


დ. ანდღულაძე.

**ანდროპოვი** იური ვლადიმერის ძე [დ. 2 (15). VI. 1914, სტანიცა ნაგუტსკაია, სტავროპოლის მხარე], საბჭ. პარტ. და სახელმწ. მოღვაწე, სკკპ წევრი 1939-იდან, სოციალ. შრომის გმირი (1974). დაიბადა მოსამსახურის ოჯახში. 1930 დაიწყო მუშაობა ტელეგრაფის მუშად. 1936 დაამთავრა წყლის ტრანსპ. ტექნიკუმი. მუშაობდა საკ. ალკკ ცკ კომორგად ვოლოდარსკის სახ. გემსაშენზე რიბინსკში. 1937 აირჩიეს საკ. ალკკ იაროსლავლის საოლქო კომიტეტის მდივნად, 1938—პირველ მდივნად, 1940—44—კარელიის ალკკ ცკ პირველ მდივნად. 1944—47 მუშაობდა პარტიის პეტროზავოდსკის საქალაქო კომიტეტის მეორე მდივნად, 1947-იდან—კარელიის კპ ცკ მეორე მდივნად. 1951 ა. გადაიყვანეს სკკპ ცკ აპარატში. 1953—57 იყო სსრ კავშირის საგანგებო და სრულუფლებიანი ელჩი უნგრ. სრ-ში. 1957-იდან — სკკპ ცკ განყ-ბის გამგე, 1962 ნოემბრიდან — სკკპ ცკ მდივანი. 1967 მაისიდან სსრკ მინისტრთა საბჭოსთან არსებული სახელმწ. უშიშროების კომიტეტის თავრე. 1961-იდან სკკპ ცკ პოლიტბიუროს წევრობის კანდიდატი, 1973 აპრილიდან სკკპ ცკ პოლიტბიუროს წევრი. III, VI—IX მოწვევების სსრკ უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია სამი ლენინის ორდენით, 4 სხვა ორდენითა და მედლებით.

**ანდროსოვი** ვასილ პეტრეს ძე (1803, როსლავლი, — 20. X. 1841, მოსკოვი), რუსი ეკონომისტ-სტატისტიკოსი, ლიტ. და საზ. მოღვაწე. ა-ის შრომები „რუსეთის სამეურნეო სტატისტიკა“ (1827), „რუსეთის სამიწათმოქმედო სტატისტიკა“ (1832) და სხვ. შეიცავს მდიდარ ფაქტობრივ მასალას XIX ს. დასაწყისის რუსეთის ეკონ. ისტორიიდან. მისი ნაშრომი „პოლიტიკური ეკონომიის საგნისა და თანამედროვე მდგომარეობის შესახებ“ (1833) პოლიტეკონომიისა და ეკონ. აზრის განვითარების ისტორიის პირველი რუს. ნარკვევია, რ-იც დაწერილია *კლასიკური ბურჟუაზიული პოლიტიკური ეკონომიის* პოზიციებიდან. 1835—38 ა. იყო ჟურნ. „მოსკოვსკი ნაბლიუდატელის“ რედაქტორი.

**ანდროსტერონი** [ბერძნ. anēr (andros) — მამაკაცი, მამრი და stereos — გაძლიერება, გამტკიცება, გაკაჟება], მამრ. სასქესო ჰორმონის — *ტესტოსტერონის* წარმოებული. არის მამალი ცხოველის შარდში და ტესტოსტერონზე 5-ჯერ ნაკლებაქტიურია. შეუძლია გამოიწვიოს მეორეული სასქესო ნიშნების განვითარება ან გაძლიერება ხერხემლიანებში. იხ. აგრეთვე *ჰორმონები*.

**ანდროუ,** სოფელი აფხ. ასსრ ოჩამჩირის რ-ნში (ჭლოუს სოფსაბჭო), მდ. დუაბის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 160 *მ*, შავი ზღვიდან 17 *კმ*, ოჩამჩირიდან 22 *კმ*; ნ. ლაკობას სახ. კოლ-ბა (მეჩაიეობა). საშ. სკოლა სოფ. ჭლოუში (2 *კმ*).

**ანდროცეუმი** [ბერძნ. anēr (andros) — მამაკაცი და oikia — სამყოფელი, სახლი, საცხოვრებელი], *ყვავილის* ყველა მამრობითი ორგანოს—მტვრიანების — ერთობლიობა.

**ანდრუსოვი** ნიკოლოზ ივანეს ძე [7 (19). XII. 1861, ოდესა, — 27. IV. 1924, პრაღა], რუსი გეოლოგი და პალეონტოლოგი, პალეოეკოლოგიის ერთ-ერთი ფუძემდებელი. 1884 დაამთავრა ნოვოროსიისკის უნ-ტი (ქ. ოდესა). მის სადოქტორო დისერტაციას — „ევრაზიის ნამარხი და ცოცხალი დრეისენსიდები“ რუსეთის მეცნ. აკად. ლომონოსოვის სახ. პრემია მიენიჭა. 1914 ა. აირჩიეს აკადემიკოსად. იყო პეტერბურგის, იურიევისა და კიევის უნ-ტების პროფესორი. მუშაობდა უმთავრესად სამხრ. რუს. ნეოგენური ნალექების სტრატიგრაფიისა და პალეონტოლ. საკითხებზე. იმოგზაურა აფხაზეთში, იკვლევდა ღალიძგისა და დუაბის ხეობების პლიოცენურ ნალექებს. მის მიერ შედგენილ სტრატიგრაფიულ სქემას ზოგიერთი დამატებით დღესაც იყენებენ.

*თხზ.*: Апшеронский ярус, «Труды геол. ком-та», 1923, в. 110; Верхний плиоцен Черноморского бассейна, Л., 1929.

**ანდრუსოვოს დაზავება 1667**, რუსეთსა და *რეჩ პოსპოლიტას* შორის, ხელი მოაწერეს 30 იანვ. სოფ. ანდრუსოვოში (სმოლენსკის მახლობლად) 13,5 წლის ვადით. ამ დაზავებით დასრულდა 1654—67 რუსეთ-პოლონეთის ომი უკრაინისა და ბელორუსიისათვის. ა. დ-ის თანახმად, პოლონეთმა რუსეთს დაუბრუნა სმოლენსკისა და ჩერნიგოვის სავოევოდოები, ცნო მარცხ. ნაპირის უკრაინის რუსეთთან შეერთება. კიევი 1669-მდე რუსეთის მფლობელობაში უნდა დარჩენილიყო (საბოლოოდ მასვე დარჩა), ზაპოროჟიეს სეჩი კი ორივე სახელმწიფოს ერთობლივ ხელისუფლებას უნდა დამორჩილებოდა. 1654—67 რეჩ პოსპოლიტასთან ომის შედეგად რუსეთმა ვერ შეძლო მარჯვ. ნაპირის უკრაინისა და ბელორუსიის შემოერთება. მიუხედავად ამისა, ა. დ. რუსეთის საგარეო პოლიტ. წარმატებად უნდა ჩაითვალოს. იგი წინგადადგმული ნაბიჯი იყო უკრაინისა და ბელორუსიის

რუსეთთან შეერთების გზაზე. ა. დ-მ საბოლოოდ დაასამარა პოლონეთის შლიახტის აგრესიული გეგმები აღმოსავლეთის მიმართ.

**ანდუნი** (1965-იდან დ ა ნ დ უ ნ ი), ქალაქი ჩრდ.-აღმ. ჩინეთში, ლიაონინის პროვინციაში. 403 ათ. მცხ. (1959). ნავსადგური მდ. იალუძიანის მარჯვ. ნაპირზე. შენიან—ანდუნის რკინიგზის ხაზის ბოლო სადგური. საფეიქრო, განსაკუთრებით აბრეშუმსაქსოვი (ჩესუჩის წარმოება) და ქაღალდ-ცელულოზის მრეწვ., მერქნის ბაზარი. რეზინის, ფარმაცევტული ნაწარმისა და ხელოვნური ბოჭკოს წარმოება. კვების (ყველ-კარაქის ქ-ნები, წისქვილები) მრეწველობა. ავტომანქანების აწყობა და შეკეთება. ტყვია-თუთიის გამოდნობა. 1903—43 ა. იყო ჩინეთის ერთ-ერთი „ღია" ნავსადგური.

**ანდღულაძე** დავით იასონის ძე [3 (15). X. 1895, სოფ. ბახვი, ახლანდ. მახარაძის რ-ნი, — 29. XI. 1973, თბილისი], ქართველი საბჭ. მომღერალი (დრამ. ტენორი), სსრკ სახ. არტისტი (1950), ზ. ფალიაშვილის სახ. სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1973), სკკპ წევრი 1946-იდან. 1925 დაამთავრა თბილ. კონსერვატორია (პროფ. ე. ვრონსკის კლასი). 1926 თბილ. საოპერო თეატრის სცენაზე შედგა მისი დებიუტი (რიჩარდი, ვერდის „ბალ-მასკარადი"). ამავე სეზონში შეასრულა კანიოს (ლეონკავალოს „ჯამბაზები"), რადამესის (ვერდის „აიდა") და კავარადოსის (პუჩინის „ტოსკა") პარტიები. 1927—29 ა. მოსკ. სტანისლავსკის სახ. მუს. თეატრის სცენაზე მღეროდა ლევკოს (რიმსკი-კორსაკოვის „მაისის ღამე"), რუდოლფის (პუჩინის „ბოჰემა"), გრიგორის (მუსორგსკის „ბორის გოდუნოვი") და სხვ. პარტიებს. 1929—33 თბილ. საოპერო თეატრში შექმნა დონ-ხოზესა (ბიზეს „კარმენი") და გერმანის (ჩაიკოვსკის „პიკის ქალი") ვოკალურ-სცენური სახეები.

1933—35 ა. სსრკ დიდი თეატრის სოლისტი იყო. იქ პირველად შეასრულა მანრიკოს (ვერდის „ტრუბადური") და რაულის (მაიერბერის „ჰუგენოტები") პარტიები. 1935-იდან კი კვლავ თბილისს დაუბრუნდა. მის მიერ განსახიერებულმა აბესალომმა (ფალიაშვილის „აბესალომ და ეთერი") მაღალი შეფასება დაიმსახურა ქართ. ხელოვნ. I დეკადაზე მოსკოვში (1937). 1947 ტარიელის პარტიის (მშველიძის „ამბავი ტარიელისა") შესრულებისათვის ა-ს სსრკ სახელმწ. პრემია მიენიჭა.

1949 ა-მ იმღერა ოტელოს პარტია ვერდის ამავე სახელწოდების ოპერაში. ფართო დიაპაზონის, ძლიერი, ლამაზი ტემბრის დრამ. ტენორი, აქტიორული ნიჭი და სცენური გარეგნობა ხელს უწყობდა ა-ს შეექმნა მუს.-სცენური სახეების მდიდარი გალერეა. მომღერალმა გასტროლებით შემოიარა სსრკ მრავალი ქალაქი.

1946-იდან ა. თბილისის ვ. სარაჯიშვილის სახელობის კონსერვატორიის პედაგოგი იყო (1958-იდან პროფესორი). ა-ის მოწაფეები არიან ზ. ანჯაფარიძე, ნ. ანდღულაძე, ზ. სოტკილავა.

*ლიტ.*: დავით ანდღულაძე (წერილების კრებ.). თბ., 1958. *მ. ახმეტელი.*

**ანდღულაძე** ვასილ ალექსის ძე [15 (28). XI. 1898, ქ. ოზურგეთი, ახლანდ. მახარაძე, — 14. IX. 1958, თბილისი], ქართველი საბჭ. თერაპევტი, მედ. მეცნ. დოქტორი (1939), პროფესორი (1939), საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1957). 1931 დაამთავრა თბილ. სახელმწ. სამედ. ინ-ტი. 1938—42, 1943—58 განაგებდა თბილ. სახელმწ. სამედ. ინ-ტის პროპედევტიკული თერაპიის კათედრას, 1938—42, 1943—47 თბილ. ექიმთა დახელოვნების ინ-ტის შინაგან სნეულებათა კათედრას. 1942—43 იყო ყირიმისა და ჩრდ. კავკასიის ფრონტების მთავარი თერაპევტ-ტოქსიკოლოგი. ა. იკვლევდა ჰიპერტონიული დაავადების საკითხებს. შეადგინა სახელმძღვანელო „მომწამვლელი ნივთიერებებით დაზიანებათა პათოლოგია და თერაპია" (1957).

*თხზ.*: ჰიპერტონიული დაავადების ეტიოპათოგენეზი, კლინიკა და მკურნალობის თანამედროვე პრინციპები, თბ., 1954; О действии боржомских минеральных вод, М., 1950.

**ანდღულაძე** ნოდარ დავითის ძე (დ. 13. XII. 1927, თბილისი), ქართვ. საბჭ. მომღერალი (დრამ. ტენორი), საქ. სსრ სახ. არტისტი (1965), სკკპ წევრი 1965-იდან, დ. ანდღულაძის შვილი და მოწაფე. ახალგაზრდობის VI საერთაშ. ფესტივალის ლაურეატი (მოსკოვი, 1958), ფილოლ. მეცნ. კანდიდატი (1954). ა-ის დებიუტი თბილ. საოპერო სცენაზე შედგა 1956 (ხოზე, ბიზეს „კარმენი"), პარალელურად იგი მოღვაწეობდა, როგორც პედაგოგი, თსუ-ში (1953—59). 1961—62 მიავლინეს სტაჟიორად მილანის საოპერო თეატრ ლა-სკალაში (პედაგოგი ჯ. ბარა).

ა-ს ქართულ, რუსულ და საზღვარგარეთულ ოპერებში შესრულებული აქვს პარტიები: აბესალომი, მალხაზი (ზ. ფალიაშვილის „აბესალომ და ეთერი", „დაისი"), ტარიელი (მშველიძის „ამბავი ტარიელისა"), გერმანი (ჩაიკოვსკის „პიკის ქალი"), რადამესი, მანრიკო, ჰერცოგი (ვერდის „აიდა", „ტრუბადური", „რიგოლეტო"), ედგარი (დონიცეტის „ლუჩია დი ლამერმური"), კანიო (ლეონკავალოს „ჯამბაზები"), ტურიდუ (მასკანის „სოფლის პატიოსნება"), ლოენგრინი (ვაგნერის „ლოენგრინი") და სხვ. 1968-იდან ა. თბილისის ვ. სარაჯიშვილის სახ. სახელმწ. კონსერვატორიის პედაგოგია.

*მ. ახმეტელი.*

**ანდხოი,** ქალაქი ჩრდ. ავღანეთში. დაახლ. 25 ათ. მცხ. ქერქის (სსრკ), ჰერათისა და ქაბულის დამაკავშირებელი გზატკეცილების კვანძი. თექური ხალიჩებისა და უხეში ქსოვილების წარმოება. კრაველის დამუშავება. ა-ის სამხრ-ით —ქვამარილის მოპოვება.

**ანდჰრა,** ტ ე ლ უ გ უ, სამხრეთ ინდოეთში (ანდჰრა-პრადეშის შტატი და მადრასისა და მაისურის შტატების მომიჯნავე რ-ნები) მცხოვრები ხალხი. რაოდენობა 44 მლნ. (1967, შეფასება). ენა—ტელუგუ. ა-ს ეთნოგენეტური საფუძველი შეადგინეს ა-ს, კალინგასა და ტელუგუს ტომებმა, რ-ებიც მოხსენიებულია ვედური ეპიკური და ბუდისტური ლიტ-რის ძეგლებში. ძვ. წ. I ათასწლ. შუახანებში ა-სა და კალინგას ტომები ჩრდ. ინდოეთიდან გადმოსახლებულან და შერწყმიან ტელუგუსა და სხვა ადგილ. ტომებს. სავარაუდოა, რომ ა-ს ერთ ხალხად ჩამოყალიბების პროცესი დამთავრდა ძვ. წ. II—ახ. წ. III სს-ში. ძვ. წ. III ს-ში ა-ს ძვ. სამეფო შედიოდა მაურიების იმპერიაში, საიდანაც გავრცელდა ა-ში *ბუდიზმი* და *ჯაინიზმი*. IV ს-იდან ა. შევიდა გუპტების ადრინდ. ფეოდ. იმპერიაში. ამ პერიოდში განმტკიცდა *ინდუიზმი*. ლიტ. ენად იქცა სანსკრიტი. მუსლ. დაპყრობებმა XIV ს-ში შეაჩერეს ეროვნ. კულტ. განვითარება. კულტ. ცენტრმა სამხრეთით ვიჯაიანაგარში გადაინაცვლა. ინგლ. მიერ ინდოეთის დაპყრობამ კიდევ უფრო შეაფერხა ა-ს ეროვნ. კონსოლიდაცია. 1956 ა-ს ხალხი გაერთიანდა ანდჰრა-პრადეშის შტატის ფარგლებში და დაიწყო ეროვნ. კულტ. აღორძინება.

*ლიტ.*: Баларамамурти Й., Краткая история народа андхра, пер. с телугу, М., 1956.

**ანდჰრა,** უძველესი დროის სახელმწიფო სამხრ. ინდოეთში. იხ. *სატავაჰანთა სახელმწიფო.*

**ანდჰრა-პრადეში,** შტატი აღმ. ინდოეთში, ბენგალის ყურის სანაპიროზე. ფართ. 277 ათ. *კმ²*. მოსახლ. 43,4 მლნ. კაცი (1971), უმთავრესად *ანდჰრა* (ტელუგუ). ადმ. ც. — ქ. ჰაიდარაბადი.

შტატის აღმ. მხარე 20—180 *კმ* სიგანის სანაპირო ალუვიური დაბლობია, რ-საც დას-ით აღმ. გატები (სიმაღლე 1680 *მ*-მდე) ენაცვლება. ა.-პ-ის შიგა ტერიტ. უჭირავს დეკანის ზეგანს (200—700 *მ*), რ-ის ცალკეულ მასივთა სიმაღლე 1000 *მ* აღემატება (ველიკონდა, 1105 *მ*). ჰავა ტროპ. მუსონურია. იანვ. საშ. ტემპ-რა 20—24°C, მაისისა (ყველაზე თბილი თვე) 28—31°C. ნალექები 500—1500 *მმ* წელიწადში. მთავარი მდ-ებია გოდავარი, კრიშნა და პენარუ. ჭარბობს ფოთოლმცვივანი ტროპ. ტყეები, სავანები და ბუჩქნარი.

ა.-პ. უმთავრესად სას.-სამ. რ-ნია. სოფ. მეურნეობაში ჩაბმულია დაახლ. 5,2 მლნ. კაცი. ნათესებს უკავია შტატის მთელი ფართ. 42% (11 მლნ *ჰა*-ზე მეტი), აქედან დაახლ. 25% ირწყვება (უმთავრესად არხებით). ა.-პ-ის წილად მოდის მთელი ინდოეთის ბრინჯის მოსავლის 10—12% (ნათესები უმთავრესად სანაპირო დაბლობზეა), თამბაქოს — 50% (მდ-ების კრიშნისა და გოდავარის დელტა), შაქრის ლერწმის — დაახლ. 10%, ფეტვის — დაახლ. 15%, არაქისის — 14%, ბამბის — 3—4%, აბუსალათინის წარმოების — 50%. პირველ ადგილზეა ინდოეთში ცხვრის სულადობით (8,4 მლნ. სული) და მეორეზე კამეჩის სულადობით (7 მლნ.).

მრეწვ. სუსტადაა განვითარებული. ტრად. დარგებია თამბაქოს, კვების, საფეიქრო მრეწველობა. ა.-პ. ცნობილია ვერცხლის ფილიგრანული ნაკეთობებით. სამთომოპოვებითი მრეწვ. მთავარი პროდუქციაა ქვანახშირი (სინგარენის აუზი). ა.-პ. იძლევა ქარსის (ნელურუს რ-ნი) მთელი მოპოვების 1/3-ს, თითქმის მთელ ბარიტს, იღებენ აგრეთვე აზბესტს, რკინისა და მანგანუმის მადანს. ა.-პ. მნიშვნელოვანი ენერგომწარმოებელი რ-ნია (თბო- და ჰიდროელექტროსადგურები). ვითარდება მანქანათმშ., გემთმშენებლობა (ვიშაქაპატნამი), ენერგომოწყობილობის წარმოება და ჩარხმშენებლობა (ჰაიდარაბადი), ქიმ. მრეწვ., ნავთობგადამუშავება (ვიშაქაპატნამი), ქაღალდისა და ცემენტის მრეწველობა.

**ანევრიზმა** (ბერძნ. aneurysma — გაფართოება), სისხლძარღვის შემოფარგლული გაგანიერება, მისი კედლის გამობერვა. ვითარდება არტერიებში, ვენებში, ზოგჯერ გულში (ჩვეულებრივ მარცხენა პარკუჭის კედელში) გულის კუნთის ინფარქტის შედეგად. განსაკუთრებით ხშირია აორტის ა. განარჩევენ ჭეშმარიტ და ცრუ ა-ს. ჭ ე შ მ ა რ ი ტ ი ა-ის წარმოქმნაში მონაწილეობს სისხლძარღვის კედლის ყველა გარსი; ვითარდება ათაშანგის ან ათეროსკლეროზის შედეგად. ც რ უ ა-ს ჩვეულებრივ ტრავმა იწვევს. წარმოიქმნება დაზიანებული სისხლძარღვიდან ახლომდებარე ქსოვილებში გადმოღვრილი სისხლისაგან, რ-ის გარშემო ვითარდება სისხლძარღვთან შეერთებული ე. წ. ანევრიზმული პარკი. ეს პარკი სისხლის წნევის ზემოქმედებით შეიძლება გასკდეს და სასიკვდილო სისხლდენა გამოიწვიოს. მკურნალობენ ა-ის გამომწვევ ძირითად დაავადებას. ზოგჯერ, განსაკუთრებით ცრუ ა-ის დროს, საჭიროა ოპერაციული მკურნალობა.

**ანეკდოტი** (ფრანგ. anecdodte<ბერძნ. anekdotos — გამოუქვეყნებელი), მოკლე მოთხრობა, რ-შიც აღწერილია უმნიშვნელო, მაგრამ დამახასიათებელი შემთხვევა ისტ. პიროვნების ცხოვრებიდან. ამ მნიშვნელობით ტერმინი პირველად პროკოპი კესარიელის (VI ს.) სატირული „საიდუმლო ისტორიის" მიმართ იხმარეს. მოგვიანებით ა-ს უწოდებდნენ მცირე ფორმის თხრობით ჟანრებს, რ-ებშიც გასარ-


დ. ა ნ დ ღ უ ლ ა ძ ე ტარიელის როლში (შ. მშველიძის ოპერა «ამბავი ტარიელისა»).


ნ. ანდღულაძე.


ნ. ა ნ დ ღ უ ლ ა ძ ე მანრიკოს როლში (ჯ. ვერდის ოპერა «ტრუბადური»).



ანევრიზმა. ა. ჭეშმარიტი, ბ. ცრუ.

თობ შინაარსთან ერთად ხშირად მოცემულია კონკრ. პოლიტ. ვითარების მახვილგონივრული შეფასებაც (დას. ევრ. ლიტ-რაში — ფაბლიო და ფაცეციები). XIX ს. II ნახ-იდან ა-ს უწოდებენ აგრეთვე ქალაქურ ფოლკლორში გავრცელებულ სალაღობო ხასიათის მოკლე ზეპირ მოთხრობას.

**ანელექტროტონი,** ნერვის ან რომელიმე აგზნებადი ქსოვილის მდგომარეობის შეცვლა ანოდის არეში მუდმივი დენის მოქმედებით. ა-ის დროს იცვლება უჯრედის მემბრანების განვლადობა და ბიოელექტრული პოტენციალი, ქვეითდება ქსოვილის აგზნებადობა, კათოდის არეში ვითარდება საპირისპირო მოვლენები (კათელექტროტონი). იხ. *ელექტროტონი*

**ანემია** (ბერძნ. an- უარყ. ნაწილაკი და haima — სისხლი), სისხლნაკლულობა, დაავადებათა ჯგუფი, რ-საც ახასიათებს ერითროციტებში *ჰემოგლობინის,* სისხლში ერითროციტების რაოდენობისა და აგრეთვე სისხლის საერთო მასის შემცირება. ა-ს იწვევს მთელი რიგი ავადმყოფური ცვლილებები, რ-თაც ორგანიზმის ჟანგბადით მომარაგების დარღვევა განაპირობებს. ა-ის საერთო ნიშნებია: სისუსტე, კანის საფარველისა და ლორწოვანი გარსების სიმკრთალე, თავბრუ, მიდრეკილება გულის წასვლისადმი. ა-ს იწვევს სამი ძირითადი ფაქტორი: სისხლის დაკარგვა (პოსტჰემორაგიული ა.), სისხლწარმოქმნის დარღვევა (რკინადეფიციტური ა., $B_{12}$ ვიტამინ-დეფიციტური ა., ჰიპო- და აპლასტიკური ა.) და სისხლის გაძლიერებული დაშლა (ჰემოლიზური ა.).



ხელის ანემომეტრი.

პოსტჰემორაგიული ა. ვითარდება ჭრილობიდან, კუჭ-ნაწლავიდან, ფილტვებიდან, ცხვირიდან, საშვილოსნოდან, იშვიათად თირკმლებიდან მწვავე სისხლდენის შემდეგ. ახასიათებს მკვეთრი სიფერმკრთალე, თავბრუ, ყურებში შუილი, ძლიერი წყურვილი. ავადმყოფის გადასარჩენად აუცილებელია სისხლდენის სასწრაფოდ შეჩერება, რაც ხშირად ოპერაციულ ჩარევას მოითხოვს. მიმართავენ სისხლდენის შემაჩერებელ საშუალებებს, სისხლის გადასხმას.

რკინადეფიციტურ ა-ს იწვევს ორგანიზმში რკინის ნაკლებობა. რკინას შეიცავს ჰემოგლობინი და უჯრედულ სუნთქვაში მონაწილე ფერმენტები. რკინის დეფიციტი წარმოიქმნება ხშირი სისხლდენის (ძლიერი და ხანგრძლივი მენსტრუაცია, ბუასილი და სხვ.) შედეგად. განსაკუთრებით ხშირად ვითარდება ასეთი ა., თუ ქრონ. სისხლდენასთან ერთად დაქვეითებულია კუჭის წვენის სეკრეცია, რამაც შეიძლება დააქვეითოს საკვები პროდუქტიდან რკინის შეწოვა. რკინადეფიციტური ა. ხშირად უვითარდებათ დღენაკლ ბავშვებს, რ-ებმაც ვერ მოასწრეს დედისაგან რკინის საჭირო რაოდენობით მიღება; ბავშვებს ერთ წლამდე ან გოგონებს სქესობრივი მომწიფების ხანაში (სიყმაწვილის ქლოროზი), თუ დედის ორგანიზმს აკლდა რკინა. ქლოროზს, ა-ის საერთო ნიშნებს გარდა, ახასიათებს თმის ცვენა, ფრჩხილების სიმყიფე, გემოს გაუკუღმართება (ცარცის, კბილის ფხვნილის, ნახშირის, ფანქრის გრიფელის ჭამის სურვილი), შარდვის მოშლა (ღამე შარდის შეუკავებლობა, ხშირი შარდვის ნდომა). რკინადეფიციტურ ა-ს მკურნალობენ რკინის სხვადასხვა პრეპარატით.

$B_{12}$ ვიტამინ-დეფიციტურ ა-ს განეკუთვნება ადისონ-ბირმერის დაავადება (ძველი სახელწოდება — პერნიციული ა., ავთვისებიანი ა.), რ-საც ორგანიზმში $B_{12}$ ვიტამინის ნაკლებობა იწვევს. ამ ა-ის მიზეზია კუჭში გასტრომუკოპროტეინის გამომუშავების დარღვევა. ამ ცილის საშუალებით $B_{12}$ ვიტამინი შეიწოვება ნაწლავებში. $B_{12}$ ვიტამინის უკმარისობა ვითარდება კუჭის ამოკვეთის ან ჭიებით ინვაზიის შედეგადაც. ერითროციტების სიდიდე მატულობს, მათი რაოდენობა სისხლში კი კლებულობს. ენის ეპითელიუმის სტრუქტურა იცვლება, ენა მტკივნეულია. ზოგჯერ ზიანდება ზურგის ტვინი. ძირითადი სამკურნ. საშუალებაა $B_{12}$ ვიტამინი.

ჰიპოპლასტიკურ და აპლასტიკურ ა-ს იწვევს სისხლწარმოქმნის მკვეთრი დარღვევა ძვლის ტვინის ჰემოპოეზური ფუნქციის ძლიერი დაქვეითების გამო, რაც განპირობებულია სხვადასხვა ენდო- და ეგზოგენური ფაქტორით ჰიპოპლასტიკურ ა-ს ახასიათებს სისხლში ერითროციტების, ლეიკოციტებისა და თრომბოციტების რაოდენობის შემცირება. მკურნალობა: ჰორმონული პრეპარატები (გლუკოკორტიკოიდური და მამაკაცის სასქესო ჰორმონები), ზოგჯერ ელენთის ამოკვეთა ან ძვლის ტვინის გადანერგვა.

ჰემოლიზურ ა-ს იწვევს სისხლის გაძლიერებული დაშლა. განარჩევენ ჰემოლიზური ა-ის შეძენილ და მემკვიდრეობითს ფორმებს. შეძენილი ჰემოლიზური ა. ვითარდება ავადმყოფის ორგანიზმში საკუთარი ერითროციტების საწინააღმდეგო ანტისხეულების გაჩენის შედეგად. ანტისხეულები შლიან ერითროციტებს. დაშლილი ჰემოგლობინი ყვითლად ღებავს ორგანიზმის ქსოვილებს (სიყვითლე). ვითარდება იმუნური ჰემოლიზური ა., რ-საც ჰორმონული პრეპარატებით (გლუკოკორტიკოიდური ჰორმონები) მკურნალობენ. მწვავე ჰემოლიზური ა. ზოგჯერ უვითარდებათ ახალშობილებს (იხ. სტ. *ახალშობილთა ჰემოლიზური დაავადება*).

მემკვიდრეობითს ჰემოლიზურ ა-ს იწვევს ერითროციტების გარსის შექმნაში მონაწილე და ერითროციტების ცხოველმოქმედებისათვის აუცილებელ ფერმენტთა ფუნქციის გენეტ. დარღვევა. მემკვიდრეობითი ჰემოლიზური ა-ის დროს ზოგჯერ კარგ შედეგს იძლევა ელენთის ამოკვეთა. ერითროციტების ზოგიერთი ფერმენტის (გლუკოზა —6 — ფოსფატის დეჰიდროგენაზა და სხვ.) აქტივობის მემკვიდრეობითი დაქვეითება იწვევს ერითროციტების წინააღმდეგობის უნარის შესუსტებას. ასეთ ავადმყოფებს ზოგიერთი წამლის მცირე დოზის, ზოგიერთი პარკოსანი მცენარის ნაყოფის მიღების ან ამ მცენარის მტვრის ჩასუნთქვის შემდეგაც კი უვითარდებათ მწვავე ჰემოლიზური ა. ჰემოგლობინის ცილოვანი ნაწილის სინთეზის დარღვევასთან დაკავშირებულ მემკვიდრეობითს ა-ს ჰემოგლობინოპათია ეწოდება. ა-ის ყველა სახეობის მკურნალობა შესაძლებელია მისი ფორმისა და დიაგნოზის ზუსტად დადგენის შემდეგ.

*ლიტ.*: ალადაშვილი ვ, ანემიები, თბ., 1964; Кассирский И. А, Алексеев Г. А., Клиническая гематология, 3 изд., М., 1962 (ბიბლიოგრ.).

**ანემო...** (ბერძნ. anemos — ქარი), რთული სიტყვის შემადგენელი ნაწილი; მნიშვნელობით შეესაბამება სიტყვას „ქარი". მაგ., *ანემოგრაფი, ანემოფილია.*

**ანემოგრაფი** (*ანემო...* და ბერძნ. graphō — ვწერ), ქარის სიჩქარისა და მიმართულების ავტომ. ჩამწერი ხელსაწყო. ა. მექან. ან ელექტრული გადამცემებით იწერს ქარის საშ. სიჩქარეს დროის გარკვეულ შუალედში (სიზუსტე — 0,5—1,0 *მ/წმ*), ცალკეული მძაფრი ქარის სიჩქარეს (სიზუსტე — 0,3—0,5 *მ/წმ*) და ქარის მიმართულებას რუმბებში. ა. შედგება ორი ძირითადი ნაწილის — მიმღებისა და ჩამწერისაგან. მიმღები იდგმება გარეთ, ღია ცის ქვეშ, ჩამწერი — შენობაში.

**ანემომეტრი** (*ანემო...* და ბერძნ. metreō —ვზომავ), ქარისა და აირის ნაკადის სიჩქარის საზომი ხელსაწყო. ზომავს ქარისა და აირის ნაკადის საშ. სიჩქარეს დროის გარკვეულ შუალედში. არსებობს სხვადასხვა კონსტრუქციის ანემომეტრი. უმთავრესად იყენებენ მრიცხველიან პორტატიულ ხელის ა-ს. ა-ის მიმღები ნაწილია ტრიალა ჯვარედი. ბოლოებზე დამაგრებული ჯამებით (ფუღურო ნახევარსფეროებით). ქარის მოქმედებით ნახევარსფეროთა ზედაპირებზე წარმოიქმნება წნევათა სხვაობა და ჯვარედი იწყებს ბრუნვას. ჯვარედის ბრუნვათა რიცხვი (*მ/წმ*) აღინიშნება ა-ის მრიცხველის სკალაზე.

**ანემოფილია** (*ანემო...* და ბერძნ. phileō — მიყვარს), მცენარეთა ჯვარედინი *დამტვერვა* ქარის საშუალებით. ახასიათებს თითქმის ყველა მარცვლოვანს, ისლისებრს, კანაფს, სვიას და სხვ., ხემცენარეებიდან — ალვის ხეს, მუხას, წიფელს და სხვ. ანემოფილური მცენარეების ბუტკოს დინგი გარეთ არის გამოშვერილი და ქარისაგან მოტანილ მტვერს ადვილად იჭერს. მტვრის მარცვალი ქარს შორს გადააქვს.

**ანემოქორია** (*ანემო..* და ბერძნ. chōreō — წინ მივდივარ, მივემართები), მცენარეთა ნაყოფის, თესლისა და სპორების გავრცელება ქარის საშუალებით. ხშირად ამას ხელს უწყობს თესლის მცირე ზომა და წონა (მანანისებრნი, ჯადვარისებრნი და სხვ.), ზოგჯერ კი თესლსა და ნაყოფზე არსებული სამარჯვები — ბეწვები (ტირიფი, ვერხვი, ჭადარი, მრავალი რთულყვავილოვანი და სხვ.), ფხა (ვაციწვერა და სხვ ), ფრთისებრი გამონაზარდები (იფანი, თელა, ნეკერჩხალი, არყი და სხვ.), თუ ბუშტისებრ გაბერილი გარსი და სხვ., რ-თა მეშვეობით ისინი ქარს დიდ მანძილზე (40 *კმ*-მდე) გადააქვს. ა-ს განსაკუთრებული მნიშვნელობა აქვს მაღალმთის, ველის და უდაბნოს მცენარეთა გავრცელებისათვის (იხ *ბურბურა*).

**ანენკოვი** ბორის ვლადიმერის ძე (9. II. 1889 — 25. VIII. 1927), კონტრრევოლუციის ერთ-ერთი ხელმძღვანელი ციმბირში, კაზაკთა ჯარის ატამანი. I მსოფლიო ომის მონაწილე. 1918 გაზაფხულზე თავისი რაზმით ფრონტიდან ომსკში დაბრუნდა, უარი თქვა დამორჩილებოდა საბჭოებს და მონაწილეობა მიიღო ციმბირში საბჭოთა ხელისუფლების დამხობაში. ჩამოაყალიბა ე წ. პარტიზანული დივიზია, რ-იც ჯერ დას. ციმბირსა და ყაზახეთში მოქმედებდა, შემდეგ შვიდმდინარეთში, ულმობლად ახშობდა გლეხთა აჯანყებებს. 1919 ბოლოს კოლჩაკმა ა. შვიდმდინარეთის ცალკე არმიის სარდლად დანიშნა 1920 მაისში ჩინეთში გაიქცა. 1926 დაბრუნდა სსრკ-ში, სადაც დააპატიმრეს და სამოქალაქო ომის დროს ჩადენილი დანაშაულისათვის სამხ. ტრიბუნალის გადაწყვეტილებით დახვრიტეს სემიპალატინსკში.

**ანენკოვი** პავლე ვასილის ძე [19. VI (1. VII). 1813, სხვა მონაცემებით, 18(30). VI. 1812, მოსკოვი, — 8 (20). III. 1887, დრეზდენი], რუსი კრიტიკოსი, მემუარისტი. პოლიტ. შეხედულებებით ე. წ. ლიბერალი-მედასავლეთე. დაახლოებული იყო ბელინსკისთან, გოგოლთან, გერცენთან, ტურგენევთან და სხვ. პირადად იცნობდა კ. მარქსს და მიმოწერა ჰქონდა მასთან (1846—47). მისი მემუარული ნაწარმოებებიდან განსაკუთრებით აღსანიშნავია 1880 დაწერილი „შესანიშნავი ათწლეული (1838—1848)". ა-მა მოამზადა პუშკინის თხზულებათა პირველი მეცნ. გამოცემა, გამოაქვეყნა ნაშრომები: „მასალები ალექსანდრე სერგეის ძე პუშკინის ბიოგრაფიისათვის" (1855) და „ალექსანდრე სერგეის ძე პუშკინი ალექსანდრეს ეპოქაში" (1874).

**ანენსკი** ინოკენტი თედორეს ძე [20. VIII (1. IX). 1856, ომსკი, — 30. XI

(13. XII). 1909, პეტერბურგი], რუსი პოეტი. ლექსების წერა დაიწყო 70-იან წლებში. თარგმნა ევრიპიდეს ტრაგედიები, აგრეთვე ფრანგი სიმბოლისტი პოეტების ლექსები. ავტორია ანტ. მითოლ. თემებზე დაწერილი რამდენიმე ორიგინ. ტრაგედიისა, კრიტ. წერილების, ლექსთა კრებულებისა — „წყნარი სიმღერები“ (1904), „კვიპაროსის ზარდახშა“ (1910), „სიკვდილშემდგომი ლექსები“ (1923). ა-ის იმპრესიონისტული პოეზიისათვის ნიშანდობლივია საგნებისა და მოვლენების მძაფრი პოეტური აღქმა, წამიერ განწყობილებათა გადმოცემა, უაღრესი უშუალობა და გულწრფელობა. ა-ის შემოქმედება მხოლოდ ავტორის სიკვდილის შემდეგ გახდა პოპულარული; მან გავლენა მოახდინა აკმეისტ პოეტთა შემოქმედებაზე.

*თხზ.*: Стихотворения и трагедии, Л., 1959; ქამანჩა და სიმები, «თეატრი და ცხოვრება», 1916, № 8.

**ანენსკი** ნიკოლოზ თედორეს ძე [28. II (12. III). 1843, პეტერბურგი, — 26. VII (8. VIII). 1912, იქვე], რუსი ხალხოსანი, ეკონომისტ-სტატისტიკოსი, პუბლიცისტი. 60-იანი წწ. დამდეგს მონაწილეობდა პეტერბ. სტუდენტთა მღელვარებაში. 1869 დააპატიმრეს ნეჩაეველთა საქმის გამო (იხ. *ნეჩაეველთა პროცესი*). განთავისუფლების შემდეგ შევიდა ე. წ. „პეტერბურგელ ინტელიგენტთა“ წრეში, თანამშრომლობდა „ოტეჩესტვენნიე ზაპისკიში“, „დელოში“, „რუსსკოე ბოგატსტვოში“ და სხვ. 1880 გადაასახლეს ციმბირში. 80—90-იან წწ. მონაწილეობდა ყაზანისა და ნიჟნი-ნოვგოროდის გუბ. სტატისტ. მასალების კრებულების შედგენაში. ხელმძღვანელობდა პეტერბ. ქალაქის მმართველობის სტატისტ. განყ-ბას. 90-იან წწ. იყო ლიბერ. ხალხოსნობის თვალსაჩინო წარმომადგენელი, 1903—05 — ბურჟ.-ლიბერ. „განთავისუფლების კავშირის“ ერთ-ერთი ხელმძღვანელი. 1906 მონაწილეობდა „სახალხო სოციალისტების“ წვრილბურჟ. პარტიის შექმნაში.

*ლიტ.*: Горький М., Литературные портреты, М., 1967.

**ანეროიდი** (ბერძნ. a—უარყ. ნაწილაკი, და nēros—წყალი), დეფორმაციული ბარომეტრი, ატმოსფერული წნევის საზომი ხელსაწყო. ა-ის მიმღებ ნაწილს წარმოადგენს ლითონის გოფრირებულძირიანი მრგვალი ყუთი (იხ. ნახ. ა). საიდანაც ჰაერი ამოტუმბულია. ატმოსფეროს წნევის ცვალებადობის შედეგად გოფრირებული ყუთი ფართოვდება ან იკუმშება, რასაც სკალაზე (ბ) უჩვენებს ისარი (გ). სკალაზე აითვლება ატმოსფერული წნევა ან ადგილის სიმაღლე. პორტატიულობის გამო ა-ს იყენებენ ექსპედიციებში ორ პუნქტს შორის სიმაღლეთა სხვაობის გამოსარკვევად, აგრეთვე *ბარომეტრული ნიველირების* დროს.



ანეროიდი. შიგა მოწყობილობა.

**ანესთეზია** (ბერძნ. an—უარყ. ნაწ. და aisthesis — გრძნობა, შეგრძნება), გაუტკივარება, მგრძნობელობის დაკარგვა. ვითარდება, როცა ნერვული იმპულსები თავის ტვინის ქერქამდე ვეღარ აღწევს მგრძნობიარე ნერვების დაზიანების გამო სხეულის ამა თუ იმ ნაწილში ყველა სახის მგრძნობელობის (ტკივილის, თერმულის, შეხების და სხვ.) დაკარგვას ტოტალური ანუ სრული ა. ეწოდება, ტკივილის შეგრძნების დაკარგვას — *ანალგეზია*, ტემპ-რის შეგრძნების დაკარგვას — თერმოანესთეზია, მგრძნობელობის დაქვეითებას — ჰიპოსთეზია. ა. შეიძლება იყოს რაიმე პათოლ. პროცესის შედეგი, მოჰყვეს ფსიქოზს ან ისტერიას, ან კიდევ ხელოვნურად გამოვიწვიოთ ქირურგ. ოპერაციის დროს.

ქირურგიაში ა. გულისხმობს გაუტკივარებას, რასაც აღწევენ ორგანიზმში სხვადასხვა საანესთეზიო ნივთიერების შეყვანით. არსებობს ადგილობრივი ა., როდესაც გაუტკივარებულია სხეულის რომელიმე ნაწილი, და ზოგადი ა. ანუ ნარკოზი, როდესაც ყველა სახის მგრძნობელობასთან ერთად ითიშება ცნობიერებაც. ამჟამად ადგილ. ა-თვის იყენებენ ნოვოკაინის ხსნარს, რ-საც საანესთეზიო მოქმედების გაძლიერებისა და გახანგრძლივებისათვის უმატებენ მცირე რაოდენობით ადრენალინს. განარჩევენ ადგილ. გაუტკივარების შემდეგ სახეებს: ზედაპირულს (აღწევენ საანესთეზიო ხსნარის ლორწოვან გარსზე წასმით, დაწვეთებით ან ინჰალაციით), ინფილტრაციულს (საოპერაციო მიდამოში ნემსით შეჰყავთ საანესთეზიო ხსნარი და იწვევენ ქსოვილების თანდათანობით, შრეობრივ გაჟღენთას), რეგიონალურს (საანესთეზიო ხსნარი შეჰყავთ ნერვულ ღეროსთან ახლოს), სპინალურს (ხსნარი შეჰყავთ ზურგის ტვინის სითხეში მალთაშუა სივრციდან), ძვალშიგა ა-ს (საანესთეზიო ნივთიერება შეჰყავთ ძვლის ღრუბლისებრ ნივთიერებაში). ადგილ. ინფილტრაციული ა-ის უპირატესობა სიმარტივეა — არ მოითხოვს რთულ აპარატურას და ანესთეზიოლოგს. ადგილ. ა-ით შეიძლება ჩატარდეს თითქმის ყველა ოპერაცია. საბჭ. კავშირში მას იყენებენ შედარებით მარტივი ქირურგ. ოპერაციების (აპენდექტომია, თიაქარკვეთა, კეთილთვისებიანი კანქვეშა სიმსივნეები და სხვ.) დროს. ადგილ. ა-ის გამოყენება არ არის მიზანშეწონილი 10 წლის ასაკამდე, ლაბილური ემოციის ავადმყოფებისათვის, მძიმე ოპერაციის დროს და სხვ. იხ. აგრეთვე *ანესთეზიოლოგია, ნარკოზი, რეანიმატოლოგია*.

*ლიტ.* იხ. სტ-თან ანესთეზიოლოგია. *გ. ხუნდაძე.*

**ანესთეზიოლოგია** (*ანესთეზია* და *...ლოგია*), მეცნიერება გაუტკივარების შესახებ. გაუტკივარებისა და ქირურგ. ხერხების დამუშავება მრავალი ათასწლეულის წინ დაიწყეს ასურეთში, ეგვიპტეში, ინდოეთში, ჩინეთსა და სხვ. ქვეყნებში. იყენებდნენ პრიმიტ. გასაუტკივარებელ (გასაბრუებელ, ძილისმომგვრელ) საშუალებებს — ბალახის, მცენარეთა ძირებისა და ფოთლებისაგან დამზადებულ ნაყენს, ნახარშს, აგრეთვე ღვინოს, სპირტს; მიმართავდნენ სისხლის გამოშვების მეთოდსა და ა. შ. 1200 ესპანელმა რ. ლულიუსმა აღმოაჩინა ეთერი. 1540 გერმ. ექიმმა *პარაცელსუსმა* აღწერა მისი გამაუტკივარებელი თვისება, ხოლო 1846 ინგლ. კბილის ექიმმა უ. მორტონმა პირველად გამოიყენა იგი ოპერაციის დროს. 1847 შოტლ. ექიმმა ჯ. სიმფსონმა სანარკოზო საშუალებად ქლოროფორმი გამოიყენა. 1847-იდან რუსეთში ეთერისა და ქლოროფორმის ნარკოზს იყენებდა ნ. *პიროგოვი*. პარალელურად მიმდინარეობდა ადგილ. გაუტკივარების მეთოდების ძიება. 1859 აღმოჩენილ იქნა *კოკაინი* და მალე დადგინდა მისი მაანესთეზირებელი თვისება, ხოლო 1884 ავსტრ. ოფთალმოლოგმა კელერმა დაიწყო მისი გამოყენება თვალის ოპერაციების დროს. შემდგომში ანესთეზიისათვის ბევრი პრეპარატი გამოსცადეს, მაგრამ ადგილ. გაუტკივარების მეთოდთა განვითარებაში ახალი ერა *ნოვოკაინის* აღმოჩენით დაიწყო (1905). სსრ კავშირში ყველაზე მეტად გავრცელდა საბჭ. ქირურგის ა. *ვიშნევსკის* მიერ დამუშავებული ინფილტრაციული ანესთეზია. ეს მეთოდი ნარკოზის გამოუყენებლად ნებისმიერი ოპერაციის გაკეთების საშუალებას იძლეოდა.

XX ს. მეორე ნახევარში ა. მედიცინის დამოუკიდებელ დარგად ჩამოყალიბდა. ა-ის ამოცანაა გაუტკივარების მეთოდთა შერჩევა და საანესთეზიო საშუალებათა ხასიათის დადგენა; ახალ საანესთეზიო საშუალებათა აპრობაცია და პრაქტიკაში დანერგვა. ა. შეისწავლის აგრეთვე ორგანიზმის ყველა სისტემაზე, ქსოვილზე, უჯრედზე, განსაკუთრებით ნერვულ სისტემაზე საანესთეზიო ნივთიერებების მოქმედების მექანიზმს. არკვევს ჟანგბადისა და ნახშირორჟანგის რაოდენობას ჩასუნთქულ და ამოსუნთქულ ჰაერში, საანესთეზიო ნივთიერებათა კონცენტრაციას სისხლსა და ორგანოებში, ადგენს საანესთეზიო საშუალებათა ოპტიმალურ და ტოქსიკურ დოზას და შეისწავლის მათს გავლენას ნივთიერებათა ცვლის პროცესზე, გულის მუშაობაზე, პერიფერიულ სისხლძარღვთა ტონუსზე, ღვიძლზე, თირკმლებზე და ა. შ.

ა. შეისწავლის აგრეთვე *რეანიმაციასთან* (ორგანიზმის გაცოცხლება), ჰიბერნაციასა (ხელოვნური ძილი) და ჰიპოთერმიასთან (სხეულის ტემპ-რის დაწევა) დაკავშირებულ საკითხებს.

სსრ კავშირში ა-ის განვითარებას ხელი შეუწყო პ. გერცენის, ს. ფიოდოროვის, ი. ჯანელიძის, ნ. ბურდენკოს, ა. ამოსოვის, ა. ბაკულევის, ნ. ბლოხინის, ა. ვიშნევსკის, ი. ჟოროვის, პ. კუპრიანოვის, ე. მეშალკინის, ბ. პეტროვსკის, ბ. პეტროვის და სხვ. ნაშრომებმა. აღსანიშნავია უცხოელი მეცნიერების რ. მაკინტოშის, უ. მაშინის, ა. დოლიოტის, ა. ლაბორის, პ. იუგენარის, ი. მეერ-მეის და სხვ. ნაშრომები. 1966 დაარსდა ანესთეზიოლოგთა და რეანიმატოლოგთა საკავშირო საზ-ბა. ა-ის პრობლემებსა და მიღწევებს აშუქებს ჟურნალი „ექსპერიმენტალნაია ხირურგია ი ანესტეზიოლოგია“, რ-იც გამოდის 1956-იდან.

საქართველოში ა-ის განვითარებაში განსაკუთრებული ღვაწლი მიუძღვით გ. მუხაძეს, კ. ერისთავს, ნ. ანთელავას, ა. მაჭავარიანს, ნ. კახიანს, გ. ხუნდაძეს და მათ მოწაფეებს. საბჭოთა კავშირში ა-ისა და რეანიმატოლოგიის პირველი კათედრები შეიქმნა 1957 მოსკოვის, ლენინგრადის, კიევისა და თბილისის ექიმთა დახელოვნების ინ-ტებში. 1972 თბილ. გ. მუხაძის სახ. ქირურგთა სამეცნ. საზ-ბის ანესთეზიოლოგთა და რეანიმატოლოგთა სექციის ბაზაზე (სექცია ჩამოყალიბდა 1962) დაარსდა ანესთეზიოლოგთა და რეანიმატოლოგთა საქართვ. სამეცნ. საზ-ბა.

*ლიტ.*: ანესთეზიოლოგია (ზოგადი ნაწილი), თბ., 1964; ანესთეზიოლოგია (კერძო ნაწილი), თბ., 1968; Основы практической анестезиологии, М., 1967; Справочник по анестезиологии, под ред. В. П. Смольникова, М., 1965.

**ანეტოს პიკი** (Pico de Aneto), პირენეს მთების უმაღლესი მწვერვალი ესპანეთში, მალადეტის გრანიტულ მასივზე. სიმაღლე 3404 *მ*. დაფარულია მუდმივი თოვლით და პატარა მყინვარებით.

**ანეული,** მინდორი, რ-იც მთელ სავეგეტაციო პერიოდში (ან მის რომელიმე მონაკვეთში) მრავალგზის მუშავდება სარეველებისაგან ნიადაგის გასაწმენდად, ტენის შესანარჩუნებლად და მცენარისათვის ადვილად შესათვისებელი საკვები ნივთიერებების დასაგროვებლად. ა-ის დამუშავება იწყება ადრე გაზაფხულზე (მოუთესავი, სუფთა ა.) ან შემოდგომიდან (შავი ა.). ა-ს ჩვეულებრივ უხვად ანოყიერებენ და თესენ საშემოდგომო ხორბალს ან ჭვავს, ხოლო ცალკეულ რ-ნებში — საგაზაფხულო ხორბალსა და ზოგიერთ სხვა კულტურას. ტენით შედარებით კარგად უზრუნველყოფილ რ-ნებში მიწის უფრო სრულად გამოყენებისათვის საშემოდგომო კულტურების დათესვამდე ა-ზე თესენ საადრეო სას.-სამ. მცენარეებს (მოთესილი ა.). როდესაც საანეულო კულტურები (ცერცველასა და შვრიის ნარევი, ესპარცეტი, მდოგვი და სხვ.) ნაკვეთს სრულად ფარავს, ა. მთლიანად მოთესილია. ა. შეიძლება მოითესოს სათო-


ი. ანველტი.


დ. ანთაძე.

ხნი კულტურებითაც (მაგ., კარტოფილი). არსებობს აგრეთვე სიდერალური ა., როცა ნაკვეთზე ითესება მცენარე მწვანე სასუქად. ა-ზე მოთესილი კულტურების მოსავლის აღების შემდეგ ნიადაგს ამუშავებენ, შეაქვთ სასუქი და თესენ საშემოდგომო კულტურებს. არის კ უ ლ ი ს ე ბ ი ა ნ ი მოთესილი ა-ც. ასეთ ა-ზე 2—3 მწკრივად (კულისებად) თესენ მაღალტანიან მცენარეებს (სიმინდი, მზესუმზირა, სორგო და სხვ.). კულისების დანიშნულებაა შეაკავოს თოვლი, დაიცვას საშემოდგომო ნათესი ყინვისა და ქარის მავნე მოქმედებისაგან.
*გ. ქეშელაშვილი.*

**ანეულიანი მიწათმოქმედების სისტემა,** იხ. *მიწათმოქმედების სისტემები.*

**ანეუპლოიდია** (ბერძნ. an — უარყ. ნაწ., eu — კარგად, სავსებით, ploos -- ჯერადი და eidos — სახეობა), მოვლენა, რ-ის დროსაც ორგანიზმის უჯრედებში ქრომოსომების რიცხვი ჰაპლოიდურის ჯერადი არ არის. ანეუპლოიდებს შორის არჩევენ ჰიპერფორმებს, ე. ი. ისეთ ორგანიზმებს, რ-თა უჯრედებში ქრომოსომების რიცხვი გაზრდილია ერთი ან მეტი ქრომოსომით და ჰიპოფორმებს, რ-თა ქრომოსომების რიცხვი შემცირებულია ერთი ან მეტი ქრომოსომით. ამის მიხედვით განარჩევენ ტრისომურ (როდესაც ორგანიზმში ქრომოსომთა რიცხვი უდრის $2n+1$), ტეტრასომურ ($2n+2$), მონოსომურ ($2n-1$), ნულისომურ ($2n-2$) ფორმებს. ა-ს გენეტიკასა და მცენარეთა სელექციაში იყენებენ ქრომოსომებში გენების ლოკალიზაციის დასადგენად, აგრეთვე ქრომოსომებისა და გენების გადაადგილებისა ან ჩანაცვლების მიზნით. ამ გზით თამბაქოს (Nicotiana tabacum) *გენომში* შეიყვანეს N. glutinosa-ს წყვილი ქრომოსომი, რამაც მცენარეს თამბაქოს მოზაიკის ვირუსის მიმართ გამძლეობა შესძინა. ა. ადამიანის ზოგიერთი ქრომოსომული დაავადების მიზეზია, მაგ., დაუნის დაავადების (იხ. *მონგოლიზმი*), რ-საც იწვევს ერთ-ერთი ქრომოსომის სამმაგი რაოდენობა.

**ანექსია** (ლათ. annexus—შეერთება), სახელმწიფოს მიერ სხვა სახელმწიფოს მთელი ტერიტორიის ან მისი ნაწილის ძალდატანებითი შეერთება (მიტაცება). ა. ჩვეულებრივი მოვლენა იყო ექსპლუატატორულ სახელმწიფოთა პრაქტიკაში და თან სდევდა მტაცებლურ ომებს, განსაკუთრებით კოლონ. ექსპანსიის დროს. საბჭ. სახელმწიფომ თავის პირველსავე საგარეო-პოლიტ. აქტში — ლენინურ დეკრეტში ზავის შესახებ — მკაცრად დაგმო ა. როგორც „მცირე ან სუსტი ეროვნების ყოველი შეერთება დიდი ან ძლიერი სახელმწიფოსადმი ამ ეროვნების ზუსტად, ნათლად და ნებაყოფლობით გამოთქმული თანხმობისა და სურვილის გარეშე, დამოუკიდებლად იმისა, თუ როდის მოხდა ეს ძალდატანებითი შეერთება, აგრეთვე იმის დამოუკიდებლად, თუ რამდენად განვითარებული თუ ჩამორჩენილია ის ერი, რ-საც ძალდატანებით უერთებენ ამა თუ იმ სახელმწიფოს ან ძალდატანებით აკავებენ მის საზღვრებში. ბოლოს, დამოუკიდებლად იმისა, თუ სად ცხოვრობს ეს ერი — ევროპაში თუ შორეულ ოკეანესიქითა ქვეყნებში“ (ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., თხზ., გამოც. მე-4, ტ. 26, გვ. 288). საბჭ. სახელმწიფოს ასეთმა პოზიციამ მნიშვნელოვნად განაპირობა ა-ის კატეგორიული აკრძალვა თანამედროვე საერთაშ. სამართალში. კერძოდ, გაეროს წესდებას საფუძვლად დაედო ისეთი პრინციპები (ხალხთა თვითგამორკვევის, მათი თანასწორუფლებიანობის, ყოველი სახელმწიფოს ტერიტ. მთლიანობისა და პოლიტ. დამოუკიდებლობის პატივისცემისა), რ-ებიც სრულიად გამორიცხავენ ა-ს.
*ლ. ალექსიძე.*

**ანვარი** ალი ჯუჰად ალ-დინ (დ. წ. უცნობია, ხორასანი, ხავარანის ოლქი, — გ. დაახლ. 1191), ირანელი პოეტი. მიღებული ჰქონდა სანიმუშო განათლება. დიდხანს დაყო სამეფო კარზე — იყო სულთან სანჯარის მეხოტბე და მისი საყვარელი პოეტი. შემდგომ, ინტრიგებით თავმოძულებული, განუდგა სამეფო კარს და სევდიან ლექსებში ამხილა კარის პოეტთა დამამცირებელი საქმიანობა. ა-ის ხოტბები (კასიდები) დღემდე შედევრებად ითვლება სპარს. ლიტ-რაში. მისი დახვეწილი პოეტური ტექნიკა ყოველთვის აზრის სრულყოფილ წარმოსახვას ემსახურება.

**ანველტი** იან იანის ძე (ლიტ. ფსევდ. ე ე ს ა რ ე ა ა დ უ) (18. IV. 1884, სოფ. ორგუ, ლიფლანდიის გუბ., — 11. XII. 1937), პროფ. რევოლუციონერი, ესტ. კომპარტიის ერთ-ერთი ხელმძღვანელი, პუბლიცისტი, მწერალი. კომპარტიის წევრი 1907-იდან. განათლებით იურისტი. ბოლშევიკურ გაზეთ „კიირის“ („სხივი“) ერთ-ერთი ორგანიზატორი და რედაქტორი (1912—14). 1917 ოქტ. იყო ესტლანდიის სამხ. რევკომის წევრი და სამხარეო საბჭოს აღმასკომის თავ-რე, 1918 თებერვლიდან — ჩრდ.-დას. ოლქის სამხ. კომისარი, ნოემბრიდან — ესტონეთის საბჭ. რესპუბლიკის (ესტლანდიის შრომითი კომუნის) სახკომსაბჭოს თავ-რე და სამხ. საქმეთა სახ. კომისარი. 1919—21 მუშაობდა პოლიტმუშაკად წითელ არმიაში. 1921—25 არალეგალურად მუშაობდა ბურჟ. ესტონეთში, იყო 1924 წ. 1 დეკ. შეიარაღებული აჯანყების ერთ-ერთი ხელმძღვანელი. 1925 ჩამოვიდა სსრკ-ში. 1926—29 ჟუკოვსკის სახ. სამხ.-საჰაერო აკად. კომისარია. 1929—35 — სამოქალაქო საჰაერო ფლოტის მთავარი სამმართველოს უფროსის მოადგილე და შემდეგ უფროსი. საკ. კპ(ბ) XIV, XV, XVI ყრილობებისა და კომინტერნის III, IV და VII კონგრესების დელეგატი, ავტორია ისტ., ეკონ., პოლიტ. საკითხებზე დაწერილი შრომებისა და მხატვრული ნაწარმოებებისა. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით.

**ანზერინი,** ა ნ ს ე რ ი ნ ი, *დიპეპტიდი*, რ-იც შედგება ამინომჟავების—მეთილჰისტიდინისა და β-ალანინისაგან. *კარნოზინთან* ერთად გვხვდება უმთავრესად ხერხემლიანთა ჩონჩხის კუნთებში.

**ანზიუსი** (Australia, New Zealand, United States — ANZUS), სამხ.-პოლიტ. ბლოკი. აერთიანებს ავსტრალიის კავშირს, ახალ ზელანდიას და აშშ-ს. მისი ოფიციალური სახელწოდებაა „უშიშროების წყნარი ოკეანის პაქტი“. ხელშეკრულება ა-ის შექმნის შესახებ დაიდო სან-ფრანცისკოში (აშშ) 1951 წ. 1 სექტ. (ძალაში შევიდა 1952 წ. 29 აპრილიდან, მოქმედების ვადა არაა განსაზღვრული). ა. მიმართულია როგორც სოციალ. ქვეყნების, ისე სამხრ.-აღმ. აზიის ხალხთა ეროვნ.-განმათ., ანტიიმპერიალ. მოძრაობის წინააღმდეგ. ა-ში შემავალი ქვეყნები *სეატოს* წევრებადაც ითვლებიან.

**ანთალია,** ა დ ა ლ ი ა (Antalya, Adalya), ქალაქი სამხრ. თურქეთში, ანთალიის ვილაიეთის ადმ. ცენტრი. 71,6 ათ. მცხ. (1970). ნავსადგ. ხმელთაშუა ზღვის სანაპიროზე. რკინიგზის სადგ. გემთმშენებლობა, გემთშეკეთება, საფეიქრო და კვების მრეწველობა, სას.-სამ. პროდუქტების, ხე-ტყისა და ხის ნახშირის გატანა.

**ანთარა** იბნ შადად იბნ ამრ იბნ მუავია ალ-აბსი, წინაისლამური ხანის არაბი პოეტი. ცხოვრობდა VI ს-ში, გარდ. 614. იყო მულატი მონა, აბსის ტომის ცნობილი მეომრის შადადისა და აბისინიელი მხევლის ვაჟი. იშვიათი სიმამაცის გამო აზატობა მიიღო. დაიღუპა ერთ-ერთ ბრძოლაში. მისმა ლექსებმა ჩვენამდე ძირითადად ფრაგმენტების სახით მოაღწია. ა-ს ფაქიზი ლირიზმით გამსჭვალული პოეზიის მთავარი თემაა სიყვარული და ვაჟკაცობა. პოეტი უმღერის სატრფოს, თავისი ბიძის მშვენიერ ასულს — აბლას და აღწერს მრავალრიცხოვან ბრძოლებში თავის გამარჯვებებს. ჩვენამდე სრული სახით მოღწეული ერთ-ერთი მისი კასიდა წინაისლამური ხანის კასიდათა საუკეთესო შვიდეულში, ე. წ. *მუალაკებშია* შესული. ომაიანთა დროს ა-ს ზოგიერთი ლექსი საგმირო სიმღერად იქცა. ხალხში გავრცელებული უამრავი თქმულების საფუძველზე XII ს-ში შეიქმნა ხალხური რომანი „ანთარას ცხოვრება“, რ-ის გამოცემა 1869-იდან დაიწყო და 32 ტომს შეიცავს. რომანი შეთხზულია გარითმული პროზით.
*ნ. ფურცელაძე.*

**ანთარი** (მეგრ. „ანთარი ჟინი“ — ანთარი ცისა), საქონლის მფარველი ქართ. წარმართული ღვთაება. ა-ს შესთხოვდნენ საქონლის გამრავლებას, ნადირისა და სენისაგან მის დაცვას, სწირავდნენ საგანგებოდ გამომცხვარ ყველიან კვერს, შეპირებულ დაღდასმულ თხას ან ცხვარსა და ზედაშეს (ღვინით სავსე ქვევრს). ა-ის ლოცვა გაზაფხულზე, აღების ღამეს, და შემოდგომაზე სრულდებოდა. მსგავსი რიტუალები იმართებოდა ხევსურეთსა და აფხაზეთში ა-ის მონათესავე ღვთაებათა ანატორისა და აითარის პატივსაცემად.

*ლიტ.*: ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 1, თბ., 1960.
*ნ. თოფურია.*

**ანთარი** (Cercopithecus), *ცხვირვიწრო მაიმუნების* გვარი *ანთრისებრთა* ოჯახისა. ცნობილია ასზე მეტი სახეობა. კიდურები და კუდი გრძელი აქვს, ლოყის უკანა პარკები — მცირე ზომისა. გავრცელებულია აფრიკაში, უმთავრესად ტროპიკებში. ცხოვრობს ჯუნგლებში. უმეტესად ხეებზე ბინადრობს. იკვებება მცენარეთა ნაყოფითა და ნორჩი ყლორტებით. საყურადღებოა თეთრწვერა დ ი ა ნ ა (C. diana), წ ი თ ე ლ მ უ ც ე ლ ა **ა.** (C. erythrotis), ეთიოპიის ტყეების ბინადარი მ წ ვ ა ნ ე ა. (C. sabaeus) და სხვ.

ილუსტრაცია — იხ. ჩანართი, გვ. 353.

**ანთაქია** (Antakya), ძვ. ა ნ ტ ი ო ქ ი ა, ქალაქი სამხრ. თურქეთში, მდ. ასის (ორონთი) ნაპირზე, ხმელთაშუა ზღ. მახლობლად, ჰათაის ვილაიეთის ადმ. ცენტრი. 57,6 ათ. მცხ. (1965). გზატკეცილების კვანძი. სას.-სამ ნედლეულის (თამბაქო, ბამბა, ზეთისხილი) გადამუშავება, ხალიჩების, აბრეშუმისა და ტყავის ნაწარმის დამზადება. ვაჭრობა სას -სამ. პროდუქტებით. იხ. აგრეთვე *ანტიოქია.*

**ანთაძე** დოდო კონსტანტინეს ძე (დ. 10. X. 1900, სოფ. ვარძია, შორაპნის მაზრა, ახლანდ. ორჯონიკიძის რ-ნი), ქართველი საბჭ. რეჟისორი, თეატრ. მოღვაწე, კ. მარჯანიშვილის მოწაფე, სსრკ სახ. არტ. (1971). სკკპ წევრი 1940-იდან. 1919—20 სწავლობდა თბილ. ა. ჯაბადარის დრამ. სტუდიაში. 1920—25 მუშაობდა რეჟისორის თანაშემწედ, ხოლო 1925-იდან რეჟისორად რუსთაველის სახ. თეატრში, 1927—28 რეჟისორად თბილ. მუშათა თეატრში. 1928 თბილ. მოზარდ მაყურებელთა თეატრის ხელმძღვანელი, 1928—33 რეჟისორია ქუთაისში კ. მარჯანიშვილის მიერ დაარსებულ თეატრში (სადაც ბევრი მარჯანიშვილისეული დადგმის თანაავტორი იყო). 1933—38 მუშაობდა თბილ. კ. მარჯანიშვილის სახ. თეატრის, 1938—52 ქუთაისის ლ. მესხიშვილის სახ. სახელმწ. თეატრის დირექტორად და სამხატვრო ხელმძღვანელად, 1952—57 თბილ. ა. გრიბოედოვის სახ. რუს. დრამ. თეატრის, ხოლო 1957—62 რუსთაველის სახ. თეატრის დირექტორად. 1962—74 საქართვ. თეატრ. საზ-ბის თავ-რე იყო. ა-ის რეჟისორული ხელოვნება მკაფიო იდეური მიმართულებითა და მხატვრული ჩანაფიქრის მთლიანობით ხასიათდება. ა-ის სარეჟისორო შემოქმედებაში მთავარი ადგილი უჭირავს თანამედროვეობის ამსახველ სპექტაკლებს.

ა-ის დადგმებს შორის განსაკუთრებით გამოირჩევა: პ. კაკაბაძის „მიწისძვრა“ (1925), გ. ბააზოვის „მუნჯები ალაპარაკდნენ“ (1932) და „იცკა რიჟინაშვი-

ლი" (1937), შ. დადიანის „ნინოშვილის გურია" (1934) და „გუშინდელნი" (1939), ა. აფინოგენოვის „შორეული" (1936), ვ. გაბესკირიას „მათი ამბავი" (1939), უ. შექსპირის „ოტელო" (1939) და „მეფე ლირი" (1941), ა. სუხოვო-კობილინის „კრეჩინსკის ქორწინება" (1944), ფ. შილერის „ყაჩაღები" (1948), ნ. გოგოლის „რევიზორი" (1952), ს. შანშიაშვილის „ხევისბერი გოჩა" (1957) და სხვ.

ა. ავტორია მემუარებისა „დღენი ახლო წარსულისა" (ორ ტომად, 1962—66), რ-შიც აღწერილია ქართ. საბჭ. თეატრის შექმნის ისტორია, დახატულია კ. მარჯანიშვილისა და მისი მოწაფეების შემოქმედებითი პორტრეტები.

**ანთაძე** ვლადიმერ სამსონის ძე [დ. 22. IV (5. V). 1898, სოფ. ჯურუყვეთი, ახლანდ. ლანჩხუთის რ-ნი], ქართველი საბჭოთა მიკრობიოლოგი, მედ. მეცნ. დოქტორი (1940), პროფესორი (1940), საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1957). 1924 დაამთავრა თსუ სამკურნ. ფაკ-ტი. 1937—74 განაგებდა თბილ. სახელმწ. სამედ. ინ-ტის მიკრობიოლ., ვირუსოლოგიისა და იმუნოლოგიის კათედრას. 1944—60 იყო თბილ. ვაქცინებისა და შრატების ინ-ტის დირექტორის მოადგილე სამეცნ. ნაწილში, 1960-იდან კი კონსულტანტია. 1944-იდან საქ. სსრ ეპიდემიოლოგთა, მიკრობიოლოგთა და ინფექციონისტთა სამეცნ. საზ-ბის თავ-რეა, 1958-იდან სსრკ ი. მეჩნიკოვის სახ. ეპიდემიოლოგთა, მიკრობიოლოგთა და ინფექციონისტთა სამეცნ. საზ-ბის საპატიო წევრი. იკვლევს სამხარეო ინფექც. სნეულებათა ეტიოლოგიის, ეპიდემიოლოგიის, იმუნოლოგიისა და ბაქტერიოფაგიის საკითხებს.

*თხზ.*: ბრუცელოზი, თბ , 1947.

**ანთება,** ორგანიზმის რთული რეაქცია სხვადასხვა ფაქტორის მოქმედებაზე. ახასიათებს სისხლისა და ლიმფის მიმოქცევის მოშლა და ცვლილებები ქსოვილებში. ა-ის გამომწვევი ფაქტორი შეიძლება იყოს ეგზოგენური ანუ გარეგანი (ბაქტერიები და მათი შხამები, მექან. ტრავმა, ელექტრული ან სხივური ენერგიის მოქმედება, ქიმ. ნივთიერება და სხვ.) და ენდოგენური, ე. ი. აღმოცენებული თვით ორგანიზმში (ქსოვილთა კვდომის და რღვევის პროდუქტები, თრომბი, ინფარქტი, ჰემატომა, მარილების დაგროვება და სხვ.). მიმდინარეობის მიხედვით განარჩევენ მწვავე, ქვემწვავე და ქრონ. ა-ს. ანთებას ახასიათებს სიწითლე, შესივება, ადგილ. ტემპ-რის მომატება, ტკივილი და დაზიანებული ორგანოს ფუნქციის მოშლა. ქრონ. ა-ის დროს ყველა ზემოჩამოთვლილი ნიშანი ყოველთვის არ აღინიშნება. სიწითლე, რ-იც თითის დაჭერით ქრება(რითაც განსხვავდება სისხლჩაქცევისაგან), გამოწვეულია ანთებითს უბანში არტერიების, არტერიოლების, კაპილარებისა და ვენების გაფართოებით, მათი სისხლსავსეობით (ანთებითი ჰიპერემია). ადგილ. ტემპ-რის მომატებას იწვევს სისხლის მიმოქცევის გაძლიერება, შესივებას — ანთებითი სითხის (*ექსუდატის*) დაგროვება, ტკივილს იწვევს ანთებითს კერაში მგრძნობიარე ნერვების დაბოლოებებზე ექსუდატის მექან. დაწოლა და ნივთიერებათა ცვლის მოშლის პროდუქტებით გაღიზიანება. აღნიშნულ ცვლილებებს მოჰყვება შესაბამისი ორგანოს ფუნქციის მოშლა. იმის მიხედვით, თუ როგორია ექსუდატი, ა. შეიძლება იყოს სეროზული, ფიბრინული, ჩირქოვანი, ლპობითი და ჰემორაგიული. ექსუდატის შედგენილობა იცვლება ა-ის გამომწვევი აგენტის მოქმედების ინტენსივობის შესაბამისად. თავდაპირველად ექსუდატი მხოლოდ პლაზმისაგან შედგება, შემდეგ ემატება სისხლის ნაკადიდან გამოსული ლევკოციტები (ლევკოციტების ემიგრაცია) და ექსუდატი ჩირქოვანი ხდება. ლევკოციტები შთანთქავს მიკრობებს და ქსოვილის დაშლის პროდუქტებს (*ფაგოციტოზი*). თუ ჩირქოვანი პროცესი ქსოვილის ნაპრალებში დიდ მანძილზე გავრცელდა, წარმოიქმნება *ფლეგმონა,* თუ ანთებითი ჩირქგროვა შემოიფარგლა კაფსულით, ვითარდება *აბსცესი*. ექსუდატი შეიძლება დაგროვდეს სხეულის ღრუებშიც (მაგ. *პლევრიტის* დროს).

ანთებითი პროცესი ექსუდაციის გარდა მოიცავს ალტერაციას და *პროლიფერაციას*. ალტერაცია გამოიხატება დაზიანებული ქსოვილის სტრუქტურისა და ფუნქციის შეცვლით. კვებისა და ნივთიერებათა ცვლის მოშლამ ქსოვილში შეიძლება გამოიწვიოს სხვადასხვა სახის ცვლილებები *დისტროფიიდან* (ცილოვანი, ცხიმოვანი, ჰიალინური) *ნეკროზამდე*, ექსუდაციასა და ალტერაციასთან ერთად, უმეტესად ა-ის ბოლო სტადიაზე, ანთებითი კერის პერიფერიულ ნაწილში ვითარდება პროლიფერაცია (უჯრედოვანი ელემენტების გამრავლება), პროლიფერაციას მოჰყვება რეგენერაცია (ქსოვილების აღდგენა), რითაც მთავრდება ა. იმის მიხედვით, თუ რომელი კომპონენტი ჭარბობს, განარჩევენ ექსუდაციურ, ალტერაციულ და პროლიფერაციულ ა-ს; ავადმყოფობის დასასრული დამოკიდებულია ორგანიზმის მდგომარეობაზე, ა-ის ხასიათზე და ანთებითი კერის სიდიდეზე. იმის მიხედვით, თუ როგორია ორგანიზმის რეაქციულობა, ა. შეიძლება იყოს ნორმერგიული, რაც სჩვევია ჯანმრთელ ორგანიზმს, ჰიპერერგიული, რ-იც ვითარდება სენსიბილიზებულ ორგანიზმში (იხ. *ალერგია*), და ჰიპერგიული (ჰიპოერგიული), აღინიშნება ორგანიზმის დაუძლურებისას და ა-ის გამომწვევი ფაქტორის მიმართ გამომუშავებული იმუნიტეტის დროს. ანთებითი პროცესის განვითარება დამოკიდებულია ავადმყოფის ასაკზე, კვებასა და ნივთიერებათა ცვლაზე. დიდი მნიშვნელობა აქვს ენდოკრინული და ნერვული სისტემების ფუნქციურ მდგომარეობასაც. ა-ის მსვლელობაზე თავისებურ გავლენას ახდენს ჰორმონებიც. მაგ., ჰიპოფიზის *ადრენოკორტიკოტროპული ჰორმონი* (აკტჰ) და თირკმელზედა ჯირკვლების გლუკოკორტიკოიდები აფერხებს ა-ის განვითარებას, ხოლო თირკმელზედა ჯირკვლების მინერალოკორტიკოიდები ააქტივებს მას; კუჭქვეშა ჯირკვლის ფუნქციის მოშლა (შაქრიანი დიაბეტის დროს) განაწყობს ორგანიზმს კანის ჩირქოვანი დაავადებებისადმი. ა. ძლიერ ინტენსიურად მიმდინარეობს ფარისებრი ჯირკვლის ფუნქციის გაძლიერების (*ჰიპერთირეოზის*) დროს. ა-ის დასასრულს მცირე თრომბები და მკვდარი ქსოვილები თანდათანობით შეიწოვება. ფიბროზულ-ნეკროზული ა-ის შემდეგ ქსოვილებში წარმოქმნილი დეფექტები შეიცვლება ნაწიბუროვანი ქსოვილით, რის შედეგადაც ორგანოს ფუნქცია ირღვევა (მაგ., ღვიძლის ციროზი ჰეპატიტის შემდეგ) და ხდება მისი დეფორმაცია (მაგ., გულის სარქვლების დეფორმაცია ენდოკარდიტის შემდეგ). ლულოვანი და ღრუ ორგანოების (საყლაპავი მილი, ნაწლავები, საშვილოსნოს ლულები) ა-ის შედეგად შეიძლება მოხდეს მათი შევიწროება (*სტრიქტურა*) ან სრული დახშვა (*ობლიტერაცია*).

ანთებითი კერის ლოკალიზაცია და სიდიდე მეტ-ნაკლებად განსაზღვრავს ორგანიზმის საერთო რეაქციას; ხდება ორგანიზმის დამცველი ძალების მობილიზება, წარმოიქმნება ანტისხეულები. ამასთან, ა-ის გამომწვევი მიკროორგანიზმების ცხოველმოქმედების პროდუქტებისა და ქსოვილთა რღვევის პროდუქტების შეწოვის დროს აღინიშნება ინტოქსიკაციის მოვლენები, ტემპ-რის აწევა, ცხელება, ლევკოციტოზი, ერითროციტების დალექვის რეაქციის (ედრი) აჩქარება და სხვ.

*ლიტ.*: Альперин Д. Е., Воспаление, М., 1959; Воронин В. В., Воспаление, 2 изд., Тб., 1959.

*ი. ზაალიშვილი.*

**ანთება** შიგაწვის ძრავებში, მუშა ნარევის იძულებითი აალება საწვავ კამერაში. არსებობს ა-ის სამი ხერხი: ა. ელექტრონაპერწკლით, ვარვარა ა. და თვითაალებითი ა. გავრცელებულია ელექტრონაპერწკლით ა-ის ორი სისტემა — ბატარეული და მაგნეტოთი ა. ბატარეული ა-ისას დაბალი ძაბვის (6—12*ვ*) ელექტროდენი აკუმულატორული ბატარეიდან ინდუქციური კოჭის პირველ გრაგნილში გაივლის; კოჭის მეორეულ გრაგნილში ინდუცირებული მაღალი ძაბვის (12000—15000 *ვ*) დენი კი ჯერ მანაწილებელ როტორსა და კონტაქტს გადაეცემა, ხოლო შემდეგ — ცილინდრის ამნთებ სანთელს. დენის ზემოქმედებით სანთლის ელექტროდებს შორის ნაპერწკალი წარმოიქმნება და საწვავი აალდება. ბატარეული ა-ის მოწყობილობა მარტივია და იაფი. მას იყენებენ უმთავრესად ავტომობილებში. ბატარეული ა-ის სისტემას აქვს ნაკლიც: ლილვის ბრუნვის სიხშირის გადიდებისას მეორეულ წრედში ძაბვა მცირდება, რის შედეგადაც ფერხდება ძრავას სწრაფმავლობისა და კუმშვის ხარისხის გადიდება, სწრაფად ცვთება მწყვეტარას კონტაქტები და სხვ. ამასთან დაკავშირებით ბოლო ხანებში იყენებენ კონტაქტურ-ტრანზისტორულ სისტემას, რ-ის ნაპერწკლური განმუხტვის ძაბვა 3000 *ვ*-ია. ეს სისტემა აადვილებს ძრავას ამუშავებას, უზრუნველყოფს მუშა ნარევის სრულ წვას და ამცირებს გამონაბოლქვი აირების ტოქსიკურობას. მაგნეტოთი ა-ის სისტემა საიმედოა, აკუმულატორული ბატარეა არ სჭირდება. მას იყენებენ ტრაქტორების, ავტომობილების, მოტოციკლეტებისა და სპეც. ავტომობილების ძრავებში. ვარვარა ა-ისას საწვავი აალდება წინასწარ (ძრავას ამუშავებამდე) გახურებული ვარვარა სხეულით (ღრუ ბირთვი, მილი, სპირალი ან წვის კამერის რომელიმე ნაწილი). ვარვარა ა-ის სისტემას იყენებენ სტაციონარულ ძრავებში, ორტაქტიან ნავთობის ძრავებში და სხვ. თვითაალებითი ა-ისას შეფრქვეული საწვავი აალდება ჰაერის შეკუმშვით მიღებული მაღალი ტემპ-რის ზემოქმედებით. თვითაალებითი ა-ის სისტემებს იყენებენ დიზელის ძრავებში. *გ. ხანთაძე.*

**ანთებადი ვარსკვლავი,** ფიზიკურად ცვალებადი ვარსკვლავი, რ-ის ბრწყინვალება დროდადრო ნახტომისებურად იცვლება. ანთებებს თან სდევს ვარსკვლავის სპექტრის ცვლა და რადიოგამოსხივების წარმოშობა. ა. ვ-ების ჯგუფს განეკუთვნება: მარჩბივის U, ვეშაპის UV, ჟირაფის Z ტიპის ცვალებადი ვარსკვლავები და სხვ. ა. ვ-ის ბრწყინვალება იცვლება რამდენიმე წუთის ან რამდენიმე საათის განმავლობაში, ანთებებს შორის დროის შუალედი რამდენიმე საათი ან ათეული საათია. ა. ვ-ების უმრავლესობისათვის ბრწყინვალება ანთებებს შორისაც იცვლება. ამ ვარსკვლავების ანთება აიხსნება ნივთიერებათა სხვადასხვა სახის ამოფრქვევით — ერუფციით, რისთვისაც მათ ერუფციულ ვარსკვლავებსაც უწოდებენ. ვეშაპის UV ტიპის ვარსკვლავების ერთი ანთების დროს გამოყოფილი ენერგია $10^{24}$ ჯ რიგისაა. ყველაზე მკვეთრად გამოხატული უეცარი და ხანმოკლე ანთება ახასიათებს ამ ტიპის ვარსკვლავებს.

**ანთების პოტენციალი,** აირში მოთავსებულ ელექტროდებს შორის თავისთავადი განმუხტვის წარმოქმნისათვის აუცილებელი უმცირესი პოტენციალთა სხვაობა (იხ. *ელექტრული განმუხტვა აირში*). როდესაც პოტენციალთა სხვაობა ა. პ-ის

ტოლი გახდება, აირის გამტარობა მკვეთრად შეიცვლება — აირი დაიწყებს ინტენსიურ ნათებას, ელექტროდები კი — გავარვარებას. ა. პ-ის სიდიდე დამოკიდებულია აირის ბუნებაზე, წნევაზე, ელექტროდების მასალაზე, მათი ზედაპირების სისუფთავეზე, ფორმასა და მათ შორის მანძილზე. მაგ., თუ ნორმალური ატმ. წნევის პირობებში ჰაერში მოთავსებულ ორ სფერულ ელექტროდს შორის მანძილი 2 *მმ*-ია, ა. პ. 2600 *ვ* იქნება, ხოლო თუ 5 *მმ*-ია—12500 *ვ*.



ნ. ანთელავა.

**ანთელავა** ირაკლი გიორგის ძე (დ. 21. II. 1912, ზუგდიდი), ქართვ. საბჭ. ისტორიკოსი. საქ. სსრ (1966) და აფხ. ასსრ (1961) მეცნ. დამს. მოღვაწე. ისტ. მეცნ. დოქტორი (1955), პროფესორი (1956). დაამთავრა თბილ. სახელმწ. პედ. ინ-ტის ისტ. ფაკ-ტი (1931) და ლენინგრ. ფინანსურ-ეკონ. ინ-ტი (1936). 1938-56 მუშაობდა დ. გულიას სახ. აფხ. ენის, ლიტ-რისა და ისტ. ინ-ტში, 1938—54 შეთავსებით— მ. გორკის სახ. სოხუმის სახელმწ. პედ. ინ-ტში სსრკ ისტ. კათედრაზე (1942-იდან გამგედ), 1956-იდან — ივ. ჯავახიშვილის სახ. ისტ., არქეოლ. და ეთნოგრ. ინ-ტში, საქართვ. ახალი ისტ-ის განყ-ბის უფროს მეცნიერ თანამშრომლად, 1957-იდან—გამგედ. 1958-იდან შეთავსებით არის თსუ სსრკ ისტორიის კათედრის პროფესორი. ა. მუშაობს XVII—XIX სს. საქართველოს სოც.-ეკონ. და პოლიტ. ისტორიის, ფეოდ. ურთიერთობის რღვევისა და კაპიტალიზმის გენეზისის, საქართველოში საზ.-პოლიტ. მოძრაობისა და საზ. აზრის ისტორიისა და რუსეთ-საქართველოს ურთიერთობის საკითხებზე. ა-ს ნაშრომს „სახელმწიფო გლეხები XIX ს. საქართველოში“ (სოხუმი, 1955; ტ. 1—2, თბ., 1962—69, რუს. ენაზე) მიენიჭა აკად. ს. ჯანაშიას სახ. პრემია (1970).

*თხზ.*: საზოგადოებრივ-პოლიტიკური მოძრაობისა და საზოგადოებრივი აზრის ისტორიიდან საქართველოში, თბ., 1967; ქართველები 1812 წლის სამამულო ომში, თბ., 1962; К вопросу о генезисе и развитии капитализма в сельском хозяйстве и промышленности Грузии, Тб., 1967 (თანაავტ.: ე. ორჯონიკიძე და ე. ხოშტარია); Очерки по истории Абхазии XVII—XVIII вв., 2 изд., Сух., 1951.

**ანთელავა** ნიკოლოზ ვარდენის ძე [11 (24). IX. 1893, ზუგდიდი, —25. IV. 1970, თბილისი], ქართვ. საბჭ. მეცნიერი, ქირურგი, გულმკერდის ქირურგიის ფუძემდებელი საქართველოში. მედ. მეცნ. დოქტორი (1936), პროფესორი (1939), საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1957), სსრკ მედ. მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1962) 1920 როსტოვის უნ-ტის სამედ. ფაკ-ტის დამთავრების შემდეგ მუშაობა დაიწყო თბილისში გ. *მუხაძესთან*. 1923—24 მივლინებული იყო გერმანიაში ზაუერბრუხისა და ბირის კლინიკებში. 1928 მუშაობდა ლენინგრადში ვ. *შევკუნენკოსთან*. 1929—38 განაგებდა სოხუმის საავადმყოფოს ქირურგ. განყ-ბას. 1939 — 41 ხელმძღვანელობდა დაღ. ასსრ სამედ. ინ-ტის ჰოსპიტალური ქირურგ. კათედრას. 1941—46 იყო ამიერკავკ. ევაკოჰოსპიტლის წამყვანი ქირურგი, ხოლო 1949—54 საქ. სსრ ჯანდაცვის სამინისტროს მთავარი ქირურგი. 1941—70 განაგებდა თბილ. ექიმთა დახელოვნების სახელმწ. ინ-ტის თორაკალური ქირურგ. კათედრას. ა-ს შრომებში განხილულია ფილტვის ტუბერკულოზისა და ბრუცელოზის ქირურგ. მკურნალობის საკითხები. ა-მ დაამუშავა ექსტრაპლევრული თორაკოპლასტიკის ახალი მეთოდი, რ-საც მისი სახელი ეწოდა. მონოგრაფიისათვის „ფილტვებისა და პლევრის ქირურგია“ (1948) უკრაინის სსრ ჯანდაცვის სამინისტრომ და ქირურგთა საზ-ბამ მიანიჭა ს. ფიოდოროვის სახ. პრემია (1950). მისი მონოგრაფია „გულმკერდის ღრუს ორგანოების ქირურგია“ (1952) გამოქვეყნებულია ქართ., რუს. და უცხ. ენებზე. ა. იყო საქ. სსრ და სსრკ ფთიზიატრთა სამეცნ. საზ-ების საპატიო წევრი, ქირურგთა საერთაშ. საზ-ბის ნ. წ., პიემონტის (იტალია) ქირურგთა საზ-ბისა და ჩეხოსლოვაკიის პურკინეს სახ. ქირურგთა საზ-ბის საპატიო წევრი. ლენინური პრემიის ლაურეატი (1961). დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, წითელი ვარსკვლავის ორდენით და მედლებით.

*თხზ.*: Оперативные доступы к верхнему отделу лёгкого при туберкулёзных его поражениях и приемы хирургического их лечения, Сух , 1933; Оперативная коллапсотерапия туберкулёза лёгких, Тб., 1939; Хирургические формы бруцеллёза, М., 1954.

**ანთერიდიუმი** (ბერძნ. anthēros — მოყვავილე), სპოროვან მცენარეთა მამრობითი სასქესო ორგანო. უვითარდება გვიმრებს, შვიტებს, ხავსებს, სოკოებსა და წყალმცენარეებს.

**ანთეროზოიდი** (ბერძნ. anthēros — მოყვავილე, zōon — ცხოველი და eidos — სახეობა), მოძრავი მამრობითი სასქესო უჯრედი — *სპერმატოზოიდი*, რ-იც ზოგიერთი მცენარის *ანთერიდიუმში* წარმოიქმნება.



ანთიმოზ ივერიელი.

**ანთიმოზ ივერიელი** (Antim Ivireanul), ერისკაცობაში ა ნ დ რ ი ა (დაახლ. 1650—1716), რუმინეთის საეკლ. და პოლიტ. მოღვაწე, განმანათლებელი, მესტამბე, მწერალი, მხატვარი. ვლახეთის მიტროპოლიტი (1708). წარმოშობით ქართველი. ოსმალებმა გაიტაცეს საქართველოდან, სტამბოლში ტყვეობიდან გამოისყიდა იერუსალიმის პატრიარქმა, მის კარზევე მიიღო განათლება. იცოდა რამდენიმე ევრ. და აღმ. ენა. XVII ს. 80-იანი წწ. ბოლოს ა. ი. მიიწვია ვლახეთის მთავარმა კონსტანტინე *ბრინკოვიანუმ*. ა. ი-მა მთელი თავისი მოღვაწეობა მიუძღვნა რუმინ. ეროვნ. კულტურის აღორძინების საქმეს, დიდი წვლილი შეიტანა რუმინ. სალიტ. ენის განვითარებისა და წიგნის ბეჭდვის საქმეში. ა. ი-ის მიერ დაარსებულ სტამბებში (ბუქარესტში, სნაგოვის მონასტერში, რიმნიკში, ტირგოვიშტეში), მისივე ხელმძღვანელობით იბეჭდებოდა წიგნები რუმ., ბერძნ , ძვ. სლავურ, არაბ. ენებზე. მის სახელთანაა დაკავშირებული რუმინეთის ღვთისმსახურებაში რუმინ. ენის დამკვიდრება, რასაც დიდი მნიშვნელობა ჰქონდა რუმინ. სას და საერო მწერლობის განვითარებისათვის ა. ი-ს ეკუთვნის რამდენიმე ორიგ. თხზულება, მ. შ. განსაკუთრებით აღსანიშნავია „ქადაგებანი“. ა. ი. ილუსტრაციებითა და მინიატიურებით თვითონვე ამკობდა მის მიერ გამოცემულ წიგნებს (მაგ. „სახარება“, გამოიცა 1693). ა. ი-მა მოაჩუქურთმა მის მიერვე ბუქარესტში აგებული მონასტრის („ანთიმოზის მონასტერი“) მთავარი კარი და სარკმლები, რ-თა ორნამენტში ქართ. სტილი შერწყმულია რუმინულთან და დღესაც რჩება ხეზე ჭრის ხელოვნების საუკეთესო ნიმუშად. ა. ი-ის მოღვაწეობის წყალობით რუმინეთი XVII—XVIII სს. მიჯნაზე გადაიქცა მნიშვნელოვან კულტ. ცენტრად, რ-იც სხვა ქვეყნებსაც ამარაგებდა ბერძნ., ძვ. სლავურ და არაბ. (მაგ. არაბ. „კურთხევანი“) ენებზე გამოცემული წიგნებით. ა. ი-მა ვლახეთში 25 წლის მანძილზე სხვადასხვა ადგილას დაარსებულ ოთხ სტამბაში დაბეჭდა 64 წიგნი. ა. ი-ის ხელშეწყობით მისმა მოწაფეებმა დააარსეს სტამბა ალეპოში (სირია). მისივე სახელთანაა დაკავშირებული თბილისში პირველი სტამბის დაარსება 1709 და იმავე წელს ქართულად „სახარების“ დაბეჭდვა. თბილ. სტამბას საფუძველი ჩაუყარა ა. ი-ის მოწაფემ მიხაილ იშტვანოვიჩმა, რ-საც საქართველოში „უნგროვლახელს“ უწოდებდნენ. ა. ი-ისა და მისი მოწაფეების ღვაწლის წყალობით საფუძველი ჩაეყარა რუმინ. და ქართვ. ხალხების მეგობრობასა და კულტ. ურთიერთობას.

ა. ი. იბრძოდა რუმინ. ეკლესიისა და სახელმწიფოს დამოუკიდებლობისათვის, სათავეში ედგა ანტიოსმალურ პატრ.-განმანათლ. მოძრაობას. თავის „ქადაგებებში“ გაბედულად ამხელდა ბოიარების უზნეობას, ანტიპატრიოტიზმს, მოუწოდებდა ხალხს ოსმალეთის წინააღმდეგ განმათ. ბრძოლისაკენ. ა. ი-ს ანტიოსმალური ორიენტაციის გამო უთანხმოება მოუვიდა რუმინეთის მთავართან. იგი შეიპყრეს, აჰყარეს სას. ღირსება (დაუბრუნეს ერისკაცობის სახელი — ანდრია) და მიუსაჯეს სამუდამო ექსორია სინას მთის წმ. ეკატერინეს მონასტერში. თანმხლებმა იანიჩარებმა, როგორც ფიქრობენ მთავრის წაქეზებით, ა. ი. გზაში მოკლეს და მისი გვამი მდინარეში ჩააგდეს.

*თხზ.*: Predici, ed. de G. Strempel, Buc., 1962.

*ლიტ.*: გ ვ ი ნ ჩ ი ძ ე ო., ანთიმ ივერიელი, თბ., 1973; კ უ რ დ ღ ე ლ ა შ ვ ი ლ ი შ., ქართული სტამბის ისტორიიდან, თბ., 1959; შ ა ნ ი ძ ე ა., ქართული სტამბის ისტორიისათვის, კრ.: ლიტერატურული მემკვიდრეობა, წგნ. 1, თბ., 1935; შ ა რ ა შ ი ძ ე ქ., პირველი სტამბა საქართველოში (1709—1722), თბ., 1955; Д ж и н д ж и х а ш в и л и Ф., Антимоз Ивериели, Тб , 1967; C o n s t a n t i n e s c u-I a s i P., Din relatiile culturale Romîno-Gruzîne, Buc., 1957.

*ვ. მაჭარაძე. ფ. ჯინჯიხაშვილი.*

**ანთოკი,** სოფელი საგარეჯოს რ-ნში (გიორგიწმინდის სოფსაბჭო), მდ. ივრის მარცხ. მხარეს. ზ. დ. 840 *მ*, საგარეჯოდან 6 *კმ*. გიორგიწმინდის სარძეო-სასაქონლო ფერმა-ქ-ნა (მესაქონლეობა, მეფრინველეობა). რვაწლ. სკოლა სოფ. გიორგიწმინდაში (3 *კმ*), ბ-კა, საფერშლო-სამეანო პუნქტი.

**ანთოლოგია** (ბერძნ. anthologia<anthos — ყვავილი და legō — ვაგროვებ), რამდენიმე ავტორის რჩეული ლექსების (გამონათქვამების, ფრაგმენტების) ანდა რომელიმე ქვეყნის პოეზიის ნიმუშთა კრებული. გავრცელებული იყო ძვ. საბერძნეთსა და აღმოსავლეთში, შუა საუკ. არაბეთსა და სპარსეთში (იხ. *ჰამასა, თეზქერე*). ა. მხოლოდ ანტ. პოეტების რჩეულ ნიმუშთა კრებულსაც ეწოდება, ა ნ თ ო ლ ო გ ი უ რ ი პ ო ე ზ ი ა კი — ანტ. ლირ. პოეზიის ყაიდაზე დაწერილ ლექსებს. ძვ. საქართველოში ა-ის ხასიათისა იყო ჰიმნოგრაფიული, დიდაქტიკური კრებულები (მაგ., მიქელ მოდრეკილის „იადგარი“, „*სიბრძნენი ფილოსოფოსთანი*“ და სხვ.). XIX ს. დამდეგს ქართვ. პოეტების ა. შეუდგენია გრიგოლ ბაგრატიონს. სსრკ-ში გამოქვეყნებულია საბჭოთა ხალხების პოეზიის მრავალი ა. 1971 გამოიცა „ქართული საბჭოთა პოეზიის ანთოლოგია“. გამოსულია აგრეთვე ქართ. პოეზიის ა-ები რუსულ (1958), უკრ. (1961), ინგლ. (1958), გერმ. (1971), რუმინ. (1974) და სხვა ენებზე.

**ანთოლოგია პალატინა** (Anthologia Palatina), ბერძნ. ეპიგრამათა კრებული 15 წიგნად. მისი ერთადერთი ხელნაწერი (თარიღდება XI ს.) აღმოაჩინეს 1606 ჰაიდელბერგის პალატინის ბ-კაში. ა. პ. შეუდგენია ბიზანტ. კონსტანტინე კეფალას (X ს.) მელეაგრეს, ფილიპე თესალონიკელის, აგათიას ჩვენამდე მოუღწეველი კრებულების საფუძველზე. იგი შეიცავს 3696 ეპიგრამას (აქედან 377 ქრისტიანულია). ა. პ-ს აღმოჩენამდე XIV ს. ცნობილი იყო მაქსიმე პლანუდეს მიერ ა. პ-ს მიხედვით შედგენილი შედარებით არასრული კრებული ეპიგრამებისა (Anthologia Planudea). ა. პ. საფუძვლად დაედო XIX—XX სს. საფრანგეთში, ინგლისსა და გერმანიაში გამოცემულ ანთოლოგიურ კრებულებს (Anthologia graeca), რ-ებიც შეივსო სხვადასხვა კოლექციაში აღმოჩენილი 2000-ზე მეტი ახალი ეპიგრამით.

*გამოც.*: Anthologia graeca (Griechisch-deutsch), hrsg. von H. Beckby, Bd. 1—4, Münch , 1957—58.

*ლიტ.*: ყ ა უ ხ ჩ ი შ ვ ი ლ ი  ს , ბერძნული ლიტერატურის ისტორია, ტ. 2, თბ., 1949.

**ანთოფილიტი** (ბერძ. anthos — ფერი, phyllon — ფოთოლი), მინერალი. ქიმ. შედგ. $(Mg, Fe)'[Si_4O_{11}]_2(OH)_2$, რომბული სინგონიის ამფიბოლია. ა-ის აგრეგატები რადიალურ-სხივოსნური, ბოჭკოვან-სელისებრი მკვრივი აღნაგობისაა. თეთრია, ზოგჯერ მომწვანო, რკინით მდიდარი — მოშავო ფერისაა. ფიზ. თვისებები ამფიბოლური აქვს. ა. მეტამორფოგენული წარმოშობისაა; კრისტ. ფიქლების ქანმაშენი მინერალია. იხ. აგრეთვე *ამფიბოლები*.

**ანთოციანები** (ბერძ. anthos — ყვავილი, აქ ფერი და kyanos—ლურჯი), მცენარეული სალებარი ნივთიერებანი (პირველი ქიმ. სინთეზი განხორციელდა 1928). განეკუთვნებიან *გლიკოზიდებს*. ახლო დგანან *კატექინებთან*. აკად. ს. დურმიშიძემ გამოიკვლია კატექინების და ანთოციანების გარდაქმნა წითელი ყურძნის დამწიფების დროს. ა-ითაა გაპირობებული მცენარის ყვავილის, ნაყოფის, ფოთლის ლურჯი, იისფერი, წითელი, ყავისფერი და სხვა შეფერილობა. ა. ფერს აძლევენ აგრეთვე წითელ ღვინოსა და ზოგიერთ ხილის წვენს. ა-ის წარმოქმნას ხელს უწყობს დაბალი ტემპ-რა, ინტენსიური განათება და სხვ. მათი ბიოლ. ფუნქცია ჯერჯერობით მთლიანად გამორკვეული არ არის. იხ. აგრეთვე *პიგმენტები*. *ლ. ჯაფარიძე.*

**ანთრაკი** (ბერძ. anthrax — ნაკვერცხალი), *გრანატების* ჯგუფის მინერალი, ალისფერი ძვირფასი ქვა. ცნობილია ასევე კარბუნკულის (ლათ.) სახელწოდებით. სახელწ. შემოიღო ბერძენმა ფილოსოფოსმა თეოფრასტემ ძვ. წ. III ს-ში. ა. შეესაბამება პიროპს.

**ანთრაკნოზი** (ბერძ. anthrax — ნახშირი, nosos — დაავადება), მცენარის სოკოვანი დაავადება. იწვევს Colletotrichum, Gloeosporium, Kabatiella-ის გვარის პარაზიტი სოკოები. სოკო აზიანებს ყლორტს, ფოთოლს, ნაყოფს და სხვ. დაზიანების ადგილას ჩნდება მუქარშიიანი ლაქა ან იარა, რ-ის ზედაპირიც იფარება ნაცრისფერი, ყვითელი ან მოვარდისფრო სპორათგროვებით. სოკოს სპორა ვრცელდება დაავადებული თესლის, წყლის, მწერებისა და ქარის საშუალებით. ინტენსიურად მრავლდება მაღალი ტენიანობის პირობებში. სოკო ნიადაგში მიცელიუმით იზამთრებს. ა. გავრცელებულია ზომიერი ჰავის ზონაში. აავადებს ვაზს, ვაშლს, ლეღვს, კაკალს, ლობიოს, სამყურას, ციტრუსებს, ჩაის, ბაღჩეულ კულტურებსა და სხვ. ბ რ ძ ო ლ ი ს  ღ ო ნ ი ს ძ ი ე ბ ა ნ ი: ბორდოს სითხის ან მისი შემცვლელის შესხურება; სწორი თესლბრუნვა; დაავადებული ნარჩენების შეგროვება-დაწვა; ნიადაგის ღრმად მოხვნა, განოყიერება; მცენარის გასხვლა, გამძლე ჯიშების შერჩევა. *ი. შოშიაშვილი.*

**ანთრაკოზი** ფ ი ლ ტ ვ ი ს ა (ბერძ. anthrax — ნახშირი), ფილტვის ქსოვილის დამტვრიანება ნახშირის ნაწილაკებით. *პნევმოკონიოზის* სახეობა.

**ანთრაკოთერიუმისებრნი** (Anthracotheriidae), ნამარხ ღორისებრთა ოჯახი. ეოცენში, ოლიგოცენსა და მიოცენში ფართოდ იყვნენ გავრცელებული ევრაზიასა და ჩრდ. ამერიკაში. ზომითა და აგებულებით თანამედროვე ბეჰემოთებს წააგავდნენ. საქართველოში ა-თა ნაშთები აღმოჩენილია ახალციხის ოლიგოცენურ ნალექებში (იხ. *ბენარის ფაუნა*).



ანთრაკოთერიუმის ჩონჩხი.

**ანთრაქინონი,** ორგ. ნაერთი, ღია ყვითელი ფერის კრისტალები, $t_{დნ}$ 286° C. იხსნება ნიტრობენზოლში, ანილინში, ცხელ ტოლუოლში, ძნელად იჟანგება, ახასიათებს *კეტონების* თვისებები. ღებულობენ ანთრაცენის დაჟანგვით ან ფთალმჟავას ანჰიდრიდისა და ბენზოლის ურთიერთქმედებით უწყლო ალუმინქლორიდის თანაობისას. ა. არომატული დიკეტონია, რ-საც ანთრაქინონის საღებრების მისაღებად იყენებენ.




ანთრაქინონი.

**ანთრაცენი,** $C_{14}H_{10}$, ორგანული ნაერთი, კონდენსირებული არომატული ნახშირწყალბადი, უფერო კრისტალები, $t_{დნ}$ 216,6°C; $t_{დუღ}$351°C. ა. *ფენანთრენის* იზომერია და მასთან ერთად შედის ე. წ. ანთრაცენის ზეთის შედგენილობაში. აღმოაჩინეს 1832 ქვანახშირის კუპრში. სხვა არომატული ნახშირწყალბადების მსგავსად, მისთვის დამახასიათებელია ჰალოგენირების, ნიტრირების, სულფირების და სხვ. რეაქციები. ა-ის დაჟანგვით მიიღება *ანთრაქინონი* — ანთრაქინონის საღებრების სინთეზის მნიშვნელოვანი ნახევარპროდუქტი.

**ანთრაციტი** (ბერძ. anthrakitis — ნახშირის სახეობა), მეტამორფული წიაღისეული ჰუმუსური ან საპროპელური ნახშირი. ფერად შავი ან ნაცრისფერია, აქვს ლითონისებრი ელვარება. ერთგვაროვანია და მკვრივი. სიმაგრე მინერალ სკალით—2—2,5. სიმკვრივე — 1500—1700 *კგ/მ³*. ორგ. მასის ქიმ. შედგენილობა: ნახშირბადი 93,5—97,0%, წყალბადი 1—3%, ჟანგბადი და აზოტი 1,5—2,0%, აქროლადი ნივთიერებები 9%-მდე. თბოუნარიანობა 33,9—34,8 *მჯ/კგ* (8100—8350 *კკალ/კგ*). ანთების ტემპ-რა 500—600°C. მაღალი თბოუნარიანობის, წვის ტემპ-რის და მცირე ნაცრიანობის გამო პირველხარისხოვანი ენერგეტიკული სათბობია; არაშეცხობადია. ა-ის ზოგიერთ სახეობას იყენებენ მეტალურგიაში. ა-ის საბადოებია დონეცის აუზში, დას. ციმბირში, ურალზე და სხვ., უცხოეთში — ჩინეთში, აშშ-ში და სხვ. იხ. აგრეთვე *ქვანახშირი*.

**ანთრისებრნი** (Cercopithecidae), ოჯახი *ცხვირვიწრო მაიმუნების* ქვერიგისა. გავრცელებულია აფრიკასა და აზიაში, როგორც გამონაკლისი — გიბრალტარში. ა-თათვის დამახასიათებელია ლოყის უკანა პარკები, რ-ებშიც ისინი დროებით ინახავენ საკვებს. იკვებებიან უმთავრესად მცენარეთა ნაყოფითა და ყლორტებით, ჭამენ პატარა ცხოველებსაც. უმეტესობა ხეებზე ბინადრობს, გვხვდებიან ხროვებად. მნიშვნელოვანი გვარებია: *ანთარი, მაკაკი, პავიანი, ჰუსარი* და სხვ.



ანთრისებრნი. ჯუჯა ანთარი (Cercopithecus talapoin).

**ანთროპო...** (ბერძ. anthrōpos — ადამიანი), რთული სიტყვის შემადგენელი ნაწილი. აღნიშნავს მისი შემცველი სიტყვის დამოკიდებულებას ადამიანთან. მაგ., ანთროპოგენეზი, ანთროპოგრაფია, ანთროპოლოგია და მისთ.

**ანთროპოგენეზი** (*ანთროპო*... და ბერძ. genesis—წარმოშობა), ადამიანის ფიზ. ტიპის ისტ.-ევოლ. ჩამოყალიბების, მისი შრომითი საქმიანობისა და მეტყველების, აგრეთვე საზ-ბის განვითარების პროცესი. ა-ის პრობლემათა გადაწყვეტა შესაძლებელია *ანთროპოლოგიისა* და ევოლ., მორფოლ., ემბრიოლოგიის, პალეონტოლ., ფიზიოლ., არქეოლ., გეოლ. და სხვა მონათესავე მეცნიერებათა მონაცემების საფუძველზე. ა-ის ძირითადი პრობლემებია: უძველესი ადამიანის წარმოშობის ადგილი და დრო; ადამიანის უშუალო წინაპრები; ა-ის ძირითადი სტადიები და მისი მამოძრავებელი ძალები სხვადასხვა ეტაპზე; ადამიანის ფიზ. ტიპის ევოლ. და მისი კულტურისა თუ მეტყველების განვითარების ურთიერთმიმართება. ამ საკითხთა ჭეშმარიტად მეცნ. კვლევა შესაძლებელი გახდა მხოლოდ XIX ს. ბუნებასა და ადამიანზე მარქსისტული შეხედულების ჩამოყალიბების შემდეგ. ა-ის საწყისები მოცემულია ჟ. ლამარკის წიგნში „ზოოლოგიის ფილოსოფია" (1809). მაგრამ არსებითი მნიშვნელობა ამ მხრივ ჰქონდა ჩ. დარვინის ევოლ. მოძღვრებას და, რაც მთავარია, დიალექტ.-მატერიალ. ფილოსოფიას, კერძოდ, ა-ის შ რ ო მ ი ს  თ ე ო რ ი ა ს, რ-იც XIX ს. 70-იან წლებში დაამუშავა ფ. ენგელსმა. ამ თეორიის მიხედვით, ა-ის პროცესში ადამიანის პროგრ.-ევოლ. და ისტ. განვითარების მთავარი ფაქტორია ადამიანთა კოლექტიური შრომითი საქმიანობა საზ-ბის ჩამოყალიბების სხვადასხვა ეტაპზე. მარქსსა და ენგელსს არაერთხელ აღუნიშნავთ, რომ სწორედ შრომა, წარმოება იყო ადამიანის ისტ. და ადამიანთა ინდივიდების სოც. გაერთიანების — საზ-ბის საწყისი. შრომის იარაღების დამზადება-გამოყენება, ამ საქმიანობის შეგნება ადამიანს ბუნებაზე აქტიური ზემოქმედების საშუალებას აძლევდა, თანდათან სპობდა ევოლუციის ბიოლ. ფაქტორთა ზემოქმედებას. სწორედ ამაშია ა-ის თვისებრივი განსხვავება ორგ. სამყაროს ევოლუციისაგან, რ-იც მხოლოდ და მხოლოდ ბუნებრივ კანონზომიერებებს ექვემდებარება. დარვინის თეორიის მიხედვით, ადამიანი წარმოიშვა უმაღლესი (ადამიანის მსგავსი) მაიმუნებისაგან. ამ მოსაზრების სერიოზული დადასტურებაა, უპირველეს ყოვლისა, ადამიანისა და უმაღლესი, განსაკუთრებით აფრ. მაიმუნების (შიმპანზე, გორილა) ურთიერთმსგავსება (მსგავსი თავისებურებანი, ჩანასახის აგებულება, ბიოქიმ. და ფიზიოლ. მაჩვენებლები) და აგრეთვე პრიმატების პალეონტოლ. მონაცემები. უძველესი ადამიანები, დარვინის აზრით, შესაძლოა აფრიკაში წარმოშობილიყვნენ. მაგრამ ადამიანის წარმოშობის კერა ჯერ საბოლოოდ დადგენილი არ არის. სხვადასხვა მეცნიერის აზრით, ეს შესაძლებელია ყოფილიყო ევრაზიის სამხრ. რ-ნები, აფრიკა და სხვ. უნდა გამოირიცხოს ავსტრალია, სადაც ძუძუმწოვართა განვითარება ჩანთოსან ცხოველებს არ გასცილებია, აგრეთვე ევრაზიის ჩრდილოეთი და ამერ. კონტინენტი, სადაც უმაღლეს მაიმუნებს არ უცხოვრიათ.

მეცნიერთა უმეტესობა ა-ის სამ სტადიას გამოყოფს: ადამიანის ანთროპოიდული წინაპრები — მეტად განვითარებული ორფეხა პრიმატები, რ-თა შრომისა თუ თავის დასაცავი იარაღი იყო ბუნებრივი საგნები (ჯოხები, ქვები, ცხოველთა ძვლის ნამსხვრევები); უძველესი და ძველი ადამიანები, რ-ებიც უკვე ხელოვნურად დამზადებულ შრომის იარაღებს ხმარობდნენ და რ-თა დროსაც გაჩნდა საზ. ორგანიზაციის საწყისი ფორმები; თანამედროვე ფიზ. აგებულების ადამიანები. ამ სამი სტადიის ხანგრძლივობა მეტად განსხვავებულია. პირველი სტადიის დასაწყისი ჩვენგან 2—3 მლნ. წლით არის დაშორებული, მეორე სტადიისა — 1 მლნ., ხოლო მესამისა — სულ 40—50 ათ. წლით. ამ უკანასკნელი სტადიის დასაწყისი გვიანდ. პალეოლითის ეპოქას ეკუთვნის.

ა-ის პირველ სტადიას წინ უსწრებდა უმაღლესი მაიმუნების ინტენსიური ევოლუცია სხვადასხვა მიმართულებით. ჩნდებოდნენ სხვადასხვაგვარი ადამიანის მსგავსი მაიმუნები. მაგ., რამაპითეკი, ორეოპითეკი, დრიოპითეკი (ამ უკანასკნელს ზოგი მეცნიერი გორილის, შიმპანზესა და ადამიანის წინაპრად თვლის). მათი არსებობის დროა მიოცენი (20—25 მლნ. წლის წინათ). ზოგი მეცნიერის აზრით, ადამიანის ყველაზე ადრინდელი წინაპრები ჯერ კიდევ 40 მლნ. წლის წინათ ოლიგოცენში გაჩნდნენ.

ა-ის პირველ სტადიაში მაღალგანვითარებული პრიმატები — ადამიანის ანთროპოიდური წინაპრები ორ ფეხზე დადიოდნენ და იარაღად ბუნებრივ საგნებს იყენებდნენ. მათ ეკუთვნოდნენ *ავსტრალოპითეკები,* რ-ებიც შეიძლება ადამიანის უახლოეს წინაპრებად ჩაითვალონ, თუმცა მათი აგებულებისა და ბიოლ. ზოგიერთი ნიშნის მიხედვით მათ დამოუკიდებელ შტოდ განიხილავენ, რ-იც შემდგომ არ განვითარდა და ამოწყდა. ადამიანის სახეობრივი წინაპარია პრეზინჯანთროპი (ნაშთები ნაპოვნია 1960, ტანზანიაში — სამხრ. აფრიკა); რ-საც უფრო განვითარებული თავის ტვინი და უფრო სრულყოფილი სიარული ჰქონდა. ამას გარდა, შეეძლო ბუნებრივი საგნების (ქვების, ჯოხების) დამუშავება, მაგრამ ჯერ არ იცნობდა ცეცხლს. სხვა ავტორების აზრით, საკუთრივ ადამიანის (Homo) გვარის წარმოშობა მოხდა უფრო გვიან (დაახლ. 1 მლნ. წლის წინათ). ესენი იყვნენ უძველესი ადამიანები (არქანთროპები), რ-თა ნაშთები ნაპოვნია აზიაში (*პითეკანთროპი, სინანთროპი*), აღმ. და ჩრდ. აფრიკაში (ოლდოვაის ადამიანი და *ატლანთროპი*) და ევროპაში (*ჰაიდელბერგელი ადამიანი*). არქანთროპების შთამომავალია ნეანდერტალელი (ნაშთები აღმოჩენილია 1856 გერმანიაში). ისინი ცხოვრობდნენ ჯგუფებად, ამზადებდნენ იარაღს და უკვე იცნობდნენ ცეცხლს. ა-ის პროცესში ნეანდერტალელი თანამედროვე გონიერ ადამიანად — *ნეოანთროპად* განვითარდა. ა-ის მესამე სტადიაზე გადასვლის უმთავრესი ფაქტორი იყო სოც. ორგანიზაციისა და წარმოებითი საქმიანობის სრულყოფა. დიდი მნიშვნელობა ჰქონდა აგრეთვე ადამიანის ურთიერთობის ხერხების, უპირველეს ყოვლისა, მეტყველების განვითარებას, რამაც განსაზღვრა კონკრეტული ცოდნის, დაკვირვებათა, ტექ. ჩვევათა ათვისება. ადამიანი ბუნებისაგან თითქმის დამოუკიდებელი გახდა, ხოლო საზ-ბის აღმოცენებამ ხელი შეუწყო იმას, რომ ბუნებრივმა შერჩევამ, როგორც ადამიანის ევოლ. გარდაქმნის ფაქტორმა, სავსებით დაკარგა თავისი მნიშვნელობა და ადამიანის ბიოლ., სახეობრივი ევოლუცია შეწყდა.

*ლიტ.*: ენგელსი ფ, შრომის როლი მაიმუნის ადამიანად გარდაქმნის პროცესში, თბ., 1971; Дарвин Ч., Происхождение человека и половой отбор, Соч., т. 5, М., 1953; Нестурх М. Ф., Происхождение человека, М., 1958.

**ანთროპოგენეტიკა,** იხ. *გენეტიკა ადამიანისა.*

**ანთროპოგენური ლანდშაფტი,** ადამიანის ზემოქმედებით გარდაქმნილი ბუნებრივი ლანდშაფტი. გავრცელებულია ხმელეთის დასახლებულ სივრცეებზე და თითქმის არ არის პოლარულ და მაღალმთიან რ-ნებში, უდაბნოების დიდ ნაწილსა და ხელუხლებელ ტროპ. ტყეებში. ადამიანის ზეგავლენას ყველაზე ძლიერ განიცდის მცენარეულობა, ცხოველთა სამყარო, ნიადაგი, ჰიდროგრ. ქსელი, უფრო ნაკლებად კი — რელიეფი და ჰავა. ა. ლ., ისევე როგორც *ანთროპოგენური რელიეფის* ფორმები, შეიძლება დაიყოს ორ ჯგუფად — ადამიანის ხელით შეგნებულად შექმნილ ანუ კულტურულ და უნებლიე მოქმედებით წარმოქმნილ ლანდშაფტურ ტიპებად. პირველ ჯგუფს განეკუთვნება, მაგ., უწყლო ადგილების მორწყვით ან დაჭაობებული სივრცეების ამოშრობით წარმოქმნილი კულტ. ლანდშაფტი, ხელოვნურად გამწვანებული ფერდობები, ქალაქები, სოფლები და ა. შ. მეორე ჯგუფში შედის ტყის გაჩეხით ან ხანძრით გაჩენილი ხრიოკი, ნაკლებგამოყენებული სივრცეები, სარეველამორეული საძოვრები და სხვ. იხ. აგრეთვე *კულტურული ლანდშაფტი.*

**ანთროპოგენური მცენარეულობა,** ადამიანის სამეურნეო საქმიანობის შედეგად განვითარებული მცენარეული საფარი. შეიძლება იყოს: 1. ხელოვნური ანუ კულტურული (ნათესები და ნარგავები), ე. წ. აგროფიტოცენოზები (იხ. *ფიტოცენოზი*) და 2. ბუნებრივი — ე. წ. პირველადი ანუ ძირეული მცენარეულობის ადგილას ადამიანის ზემოქმედებით წარმოქმნილი მეორეული ანუ ნაწარმოები მცენარეულობა. თავისთავად ადამიანის ზემოქმედება შეიძლება იყოს პირდაპირი (ჭრა, თიბვა, გადაწვა და სხვ.) და არაპირდაპირი. პირდაპირი ზემოქმედების, მაგ., პირველადი ტყის ჭრის შედეგად ყალიბდება ან ისევ ტყე, ოღონდ სხვა შედგენილობისა (მაგ., წიფლნარის ნაცვლად მეორეული რცხილნარი), ან მეორეული ბუჩქნარი (მაგ., თბილისის მიდამოებში მუხნარების გაჩეხის შედეგად წარმოშობილია ძეძვიანები, გრაკლიანები და სხვ ), ანდა მეორეული (ტყის შემდგომი) მდელო. ადამიანის ზემოქმედებით მრავალგვარად იცვლება პირველადი მცენარეულობის ფლორისტიკული შედგენილობა, სტრუქტურა, განვითარების ხასიათი, პროდუქტიულობა და სხვ. ამ პროცესს დიგრესია (ლათ. გადახრა, ე. ი. მცენარეულობის პირვანდელი მდგომარეობის გაუარესება) ეწოდება, მეორეულ მცენარეულობას კი დიგრესიულსაც უწოდებენ. ადამიანის მავნე ზემოქმედების შეწყვეტის შემდეგ შესაძლებელია დაიწყოს შებრუნებითი, ე. ი. აღდგენითი პროცესი, ე. წ. დემუტაცია, რასაც მოჰყვება მეორეული მცენარეულობის ნაწილობრივ პირველადით შეცვლა, განახლება. სხვადასხვაგვარია პირველადს მცენარეულობაზე ადამიანის არაპირდაპირი ზემოქმედებაც: ეს შეიძლება იყოს ბუნებრივი მცენარეულობით დაფარული ტერიტორიის, მაგ., ჭაობის ამოშრობა ან ნახევარუდაბნოს მორწყვა; ბუნებრივ სათიბ-საძოვრებში სასუქის შეტანა; ჰაერის მოწამვლა შხამიანი აირებით; ბუნებრივ მცენარეულობაში კულტურულის შეთესვა ან ჩარგვა, რის შედეგადაც იგი ნახევრად კულტ. მცენარეულობად იქცევა; ტყის მასივების მოსპობა, დიდ არეებზე ხელოვნური წყალსატევების შექმნა და სხვ. ისეთ ღონისძიებათა ჩატარება, რ-ებიც მეტ-ნაკლებად ცვლის მიკროკლიმატს. ასეთ შემთხვევაში ადამიანი გავლენას ახდენს არა უშუალოდ მცენარეებზე, არამედ გარემოს ამა თუ იმ ფაქტორზე (ნიადაგის ტენიანობა, ნაყოფიერება, ატმოსფეროს შედგენილობა), ხოლო ეს ცვლილება თავის მხრივ იწვევს თვით მცენარეულობის შეცვლას.

*მ. სახოკია.*

**ანთროპოგენური რელიეფი,** ადამიანის ზემოქმედების შედეგად წარმოქმნილი ან სახეშეცვლილი რელიეფი. იყოფა ორ ჯგუფად: ადამიანის ხელით შეგნებულად შექმნილ და უნებლიე ზემოქმედებით გაჩენილ ა. რ-ად. პირველ ჯგუფს განეკუთვნება ხელოვნური (სამიწათმოქმედო და სხვ.) ტერასები, ყორღანები, გზები, ნაყარი, არხები, ჯებირები, შეგუბებულ მდინარეთა ქვაბულები; მეორე ჯგუფს — სასარგებლო წიაღისეულის მოპოვებით გაჩენილი უარყოფითი (მაღაროები, ღია კარიერები, ჩაქცეული ადგილები) და დადებითი (ფუჭი ქანის გროვები ანუ ტერიკონები) ფორმები და სხვ. სსრკ-ში ბევრი ხელოვნური ტერასაა კავკასიაში — დაღესტანში, მესხეთში და სხვ., საზღვარგარეთ — ინდოჩინეთში, ჰიმალაის ქედის კალთებზე.

**ანთროპოგენური სისტემა,** ანთროპოგენი, სინონიმური ტერმინი *მეოთხეული სისტემის* აღსანიშნავად. შემოიღო ა. პავლოვმა 1922, რადგან იმ დროს ითვლებოდა, რომ ამ პერიოდის დასაწყისში გაჩნდა ადამიანი და მისი მატერ. კულტურა. ანთროპოგენური პერიოდი, გეოლ. დრო, რ-ის განმავლობაშიც წარმოიქმნა ა. ს-ის ქანები.

**ანთროპოგენური ფაქტორები** გარემოსი, ადამიანის საქმიანობით გამოწვეული ცვლილებები ბუნებაში, რ-ებიც ზემოქმედებას ახდენენ ორგ. სამყაროზე. თავის მოთხოვნილებათა შესაბამისად ბუნების გარდაქმნისას ადამიანი ცვლის მცენარეთა და ცხოველთა საარსებო გარემოს, რაც, თავის მხრივ, გავლენას ახდენს ორგანიზმებზე. ბუნებაზე ადამიანის ზემოქმედება შეიძლება ორგვარი იყოს. არაპირდაპირი ზემოქმედებისას იცვლება ლანდშაფტი — ატმოსფეროსა და წყალსატევების ფიზ. მდგომარეობა და ქიმიზმი, დედამიწის ზედაპირისა და ნიადაგის აგებულება, მცენარეთა და ცხოველთა სამყარო. ნებსით თუ უნებლიეთ ადამიანი სპობს ან აძევებს მცენარეთა და ცხოველთა ზოგ სახეობას, ზოგს კი, პირიქით, ავრცელებს ან ხელსაყრელ საარსებო პირობებს უქმნის. მაგ., ახალაშენებულ სოფლებსა და ქალაქებში ხელსაყრელი საარსებო პირობები ექმნება მრავალ ორგანიზმს (იხ. *სინანთროპული ორგანიზმები*), ამ ადგილების ბინადარი ზოგი ორგანიზმი კი ისპობა. ტრანსპორტის განვითარება განაპირობებს მრავალი სასარგებლო თუ მავნე მცენარისა და ცხოველის გავრცელებას (იხ. *ანთროპოქორია*). ბუნებაზე ადამიანის პირდაპირი ზემოქმედება გამოიხატება უშუალოდ ცოცხალი ორგანიზმის წინააღმდეგ მიმართული საქმიანობით. მაგ., არარაციონალურმა თევზჭერამ და ნადირობამ მკვეთრად შეამცირა ცხოველთა მთელ რიგ სახეობათა რიცხვი. ბუნების შეგნებული, გამიზნული გარდაქმნა, ამასთან მიკროსამყაროს შესწავლა და კოსმოსის ათვისება განაპირობებს დედამიწის ახალი, ადამიანის მიერ შეცვლილი გარსის — „ნოოსფეროს“ ჩამოყალიბებას. იხ. აგრეთვე *ეკოლოგია* მცენარეთა, *ეკოლოგია* ცხოველთა.

**ანთროპოიდები** (*ანთროპო*... და ბერძნ. eidos — სახეობა), იგივეა, რაც *ადამიანის მსგავსი მაიმუნები.*

**ანთროპოლოგია** (*ანთროპო*... და... *ლოგია*), მეცნიერება ადამიანის წარმოშობისა და ევოლუციის, ადამიანთა აგებულების, რასების ჩამოყალიბების შესახებ. იკვლევს ადამიანის ფიზ ტიპის ვარიაციებს დროსა და სივრცეში, ადამიანისა და მისი რასების წარმოშობის, ჩამოყალიბების და შემდგომი განვითარების შესწავლის მიზნით. ფ. ენგელსის განმარტებით, ა. „ადამიანისა და მისი რასების მორფოლოგიიდან და ფიზიოლოგიიდან ისტორიაზე გადასვლას აშუალებს“ („ბუნების დიალექტიკა“, თბ., 1950, გვ. 189); აქედან გამომდინარეობს ა-ის გარდამავალი ადგილი ბიოლ. და საზ. მეცნიერებებს შორის.

ა-ის ძირითადი დარგებია: *მორფოლოგია ადამიანისა,* მოძღვრება *ანთროპოგენეზის* შესახებ და *რასათმცოდნეობა.* მორფოლოგია სწავლობს ადამიანის ორგანიზმის ინდივიდ., ასაკობრივ, სქესობრივ და ტერიტ. თავისებურებებს. საკვლევი მასალის მიხედვით იგი იყოფა სომატოლოგიად და მეროლოგიად. სომატოლოგიის საგანია ცოცხალი ადამიანის მთლიანი ორგანიზმის ვარიაციების კანონზომიერებათა შესწავლა. მეროლოგია იკვლევს ადამიანის ცალკეულ ორგანოთა ვარიაციებს. მორფოლოგიურად ყველაზე უკეთ შესწავლილია ძვლოვანი სისტემა, განსაკუთრებით კი ქალა. მოძღვრება ანთროპოგენეზის შესახებ იკვლევს ადამიანის წარმოშობასა და ჩამოყალიბებას, სხეულის აგებულების იმ ცვლილებებს, რ-ებიც ჩვენმა ცხოველურმა წინაპრებმა განიცადეს თანამედროვე ტიპის ადამიანად ჩამოყალიბებამდე. რასათმცოდნეობა სწავლობს ადამიანის რასებისა და ეთნ. ჯგუფების

მორფოლ. თავისებურებებსა და ვარიაციებს, მათი წარმოშობის, ჩამოყალიბებისა და ურთიერთდამოკიდებულების დადგენის მიზნით. რასათმცოდნეობა მჭიდროდ უკავშირდება ადამიანის გენეტიკას, ფიზიოლოგიას, ზოოგეოგრაფიას, კლიმატოლოგიას, ენათმეცნიერებას და სხვ. ეთნ.-ანთროპოლ. მონაცემები საფუძვლად ედება ეთნოგენეზურ კვლევას, რ-იც სწავლობს ხალხების წარმოშობას, ნათესაობასა და ჩამოყალიბებას. რასათმცოდნეობის ერთ-ერთი ძირითადი ამოცანაა ბრძოლა სხვადასხვა სახის არამეცნიერული, რასისტული „თეორიების" წინააღმდეგ.

ადამიანის ბიოლ., გენეტ., ჰემატოლოგიის, ოდონტოლოგიის, დერმატოგლიფიკის მდიდარი მონაცემების საფუძველზე ბოლო დროს ჩამოყალიბდა ა-ის დამოუკიდებელი დარგები: ადამიანის პოპულაციური გენეტიკა, ეთნ. ოდონტოლოგია, ეთნ. დერმატოგლიფიკა და სხვ. აქვე აღსანიშნავია ა-ის კერძო პრობლემები, მაგ.: ფიზიკური განვითარების შესწავლა, რაც მასობრივი სამედ. კონტროლის წინაპირობაა; ანთროპომეტრული სტანდარტიზაცია, რ-იც საფუძვლად ედება ინდივიდ. მოხმარების საგნების მასობრივ დამზადებას; სახისა და რბილი ნაწილების რეკონსტრუქცია ძვლოვანი ნაშთების მიხედვით და სხვ. ზოგ ქვეყანაში ტერმინი „ა." გულისხმობს, საკუთრივ ანთროპოლ. დისციპლინების გარდა, ენათმეცნიერებას, ადამიანის სულიერ და მატერ. კულტურასა და სხვ. ჩვენში მეცნ. ეს დარგები მკვეთრად არის გამიჯნული ერთმანეთისაგან.

პირველად ტერმინ „ა-ის" ხმარებას არისტოტელეს მიაწერენ, ხოლო ადამიანის ფიზ. აგებულების აღსანიშნავად ეს ტერმინი პირველად მ. ჰუნდტის 1501 გამოსულ წიგნში გვხვდება. ცნობები ადამიანის ფიზ. თავისებურებათა შესახებ მოცემულია უძველესი დროის ფილოსოფოსთა: ანაქსიმანდრეს, დემოკრიტეს, ემპედოკლეს, ანაქსაგორას და სხვ. შრომებში. რომაელებმა ლუკრეციუს კარუსმა (ძვ. წ. I ს.) და კლავდიუს გალენოსმა (ახ. წ. II ს.) ძვირფასი ცნობები შემოგვინახეს ადამიანის აგებულების და ბუნებაში მისი ადგილის შესახებ. ანტ. და ელინისტური ხანის ავტორების ტრადიციები გააღრმავეს შუა და წინა აზიის დიდმა მოაზროვნეებმა იბნ სინამ (ავიცენა) და ალ-ბირუნიმ. განსაკუთრებით დიდი ინტერესით ეკიდებოდნენ ადამიანის აგებულების შესწავლას აღორძინების ხანაში. ამ მხრივ უდიდესი ღვაწლი მიუძღვის ლეონარდო და ვინჩის. მეცნ. ანატ. რეფორმატორმა ა. ვეზალიუსმა თავის მრავალტომიან გამოკვლევაში თავი მოუყარა არსებულ ცნობებს და საკუთარ დაკვირვებებს ადამიანის აგებულების შესახებ. ანთროპოლ. ცოდნის ჰორიზონტი უსაზღვროდ გაფართოვდა XV—XVI სს-ში მარკო პოლოს, ქ. კოლუმბის, ვასკო და გამას და ფ. მაგელანის დიდი გეოგრ. აღმოჩენების შედეგად. ამ აღმოჩენებმა ევროპელებს გააცნეს ფიზიკურად მათგან სრულიად განსხვავებული ხალხები. ბუნებისმეტყველებაში დაგროვილი დიდძალი მასალის საფუძველზე XVIII ს-ში წამოყენებულ იქნა მეცნ. ჰიპოთეზები ადამიანის და ცხოველთა სამყაროს მონათესავეობის შესახებ (დ. დიდრო, კ. ა. ჰელვეციუსი, ჟ. ო. ლამეტრი, პ. ა. ჰოლბახი — საფრანგეთში, ი. კანტი — გერმანიაში, ა. რადიშჩევი — რუსეთში). ამავე ხანებში შვედი ბუნებისმეტყველის კ. *ლინეს* კლასიფიკაციით ადამიანი შევიდა პრიმატების რიგში და „გონიერი ადამიანი" (Homo sapiens) ეწოდა. დიდი როლი შეასრულა ა-ის განვითარებაში ჟ. ლამარკის შრომებმა, რ-ებშიც დამუშავებულია საკითხი ცოცხალი სამყაროს თანდათანობითი განვითარებისა უმარტივესიდან ურთულეს ორგანიზმებამდე; 1871 გამოქვეყნებულმა ჩ. დარვინის შრომამ „ადამიანის წარმოშობა და სქესობრივი გადარჩევა" კი საბოლოოდ დაამტკიცა ადამიანის ცხოველური წარმოშობა. ჩ. დარვინის იდეების განმტკიცებას დიდად შეუწყო ხელი ტ. *ჰაქსლისა* და ე. *ჰეკელის* გამოკვლევებმა, აგრეთვე ახალმა აღმოჩენებმა პალეოლითის არქეოლოგიაში (ჟ. ბუშე დე პერთი), მეოთხეული ხანის გეოლოგიაში (ჩ. ლაიელი), პალეონტოლოგიაში (ჟ. კიუვიე) და სხვ. XIX ს. II ნახ-ში ა. მეცნ. დამოუკიდებელ დარგად ჩამოყალიბდა. ამას დიდად შეუწყო ხელი პარიზში პ. *ბროკას* მიერ 1859 შექმნილმა ა-ის სამეცნ. საზ-ბამ, მუზეუმმა და სკოლამ. 1863 ანალოგიური საზ-ბა ჩამოყალიბდა ლონდონში, ხოლო 1864 — მოსკოვში. ა-ის ისტორიაში გადამწყვეტი მნიშვნელობა იქონია მარქსიზმის კლასიკოსთა ნაშრომებმა („ბუნების დიალექტიკა", „ოჯახის, კერძო საკუთრებისა და სახელმწიფოს წარმოშობა" და განსაკუთრებით „შრომის როლი მაიმუნის ადამიანად გარდაქმნის პროცესში").

ა-ის განვითარებაში დიდი ღვაწლი მიუძღვით ანთროპოლოგებს ო. აბელს, ლ. ბოლკს, ფ. ვაიდენრაიხს, უ. გრეგორის, ე. დიუბუას, რ. კენიგსვალდს, ა. კიზსს, უ. კლარკს, ლ. ლიკის, ი მათეიკას, პეი ვენ-ჯუნს, ჯ. სერჯის, რ. ბიასუტის, ფ. ბოასს, ი. დენიკერს, რ. ჯუფრიდა-რუჯერის, რ. მარტინს, კ. ზალერს, კ. კუნს, ჰ. შაპიროს, ა. ვალუას, ა. ჰრიდლიჩკას და სხვ.

რუსეთში ა-ის განვითარება დაკავშირებულია ა. *ბოგდანოვისა* და მისი მოწაფის დ. *ანუჩინის* სახელებთან. უდიდესი მნიშვნელობა ჰქონდა აგრეთვე ვ. ტატიშჩევის, ა. კაველჩნევის, კ. ბერის, ნ. მიკლუხო-მაკლაისა და სხვათა გამოკვლევებს. გარკვეული როლი ამ მხრივ შეასრულა პეტრე I-ის მიერ ჩამოყალიბებულმა ცნობილმა კუნსტკამერამაც. საბჭ. ანთროპოლოგებიდან განსაკუთრებით დიდია ვ. ბუნაკის, ა. იარხოს, გ. დებეცისა და ი. როგინსკის დამსახურება.

საქართველოში ა-ს საკუთარი ისტორია აქვს. ცნობები ქართვ. ხალხის ცალკეული ჯგუფების ა-ურ თავისებურებათა შესახებ გვხვდება ჯერ კიდევ ვახუშტის ნაშრომში „აღწერა სამეფოსა საქართველოსა". ქართველთა პირველი მეცნ. აღწერა ეკუთვნის ა. *ჯავახიშვილს*. ქართ. ა-ის განვითარებაში დიდია გ. *ჯავახიშვილის* ღვაწლი, რ-ის შრომები ძირითადად შეეხება ადამიანისა და პრიმატების კრანიოლოგიას, საქართვ. პალეოანთროპოლოგიას და სხვ. ა-ური კვლევა-ძიება საქართველოში განსაკუთრებით ინტენსიურად გაიშალა 1946-იდან, როდესაც საქ. სსრ მეცნ. აკად. სისტემაში ა. *ნათიშვილის* თაოსნობით დაარსდა ა-ის განყ-ბა. სულ მოკლე დროში იგი იქცა კავკ. ა-ის შესწავლის ცენტრად. ქართვ. ანთროპოლოგებმა შეისწავლეს საქართვ. და კავკ. მრავალი ქრონოლოგიური პერიოდის პალეოანთროპოლ. სერია და კავკ. თანამედროვე მოსახლ. ყველა ეთნ. და ტერიტ. ჯგუფი. დაგროვილი მასალის საფუძველზე შეიქმნა კავკ. მოსახლ. ა-ური კლასიფიკაცია. გაირკვა კავკ. ლოკალური ტიპების ა-ური გენეზისი, პალეოანთროპოლ. ტიპების ეპოქალური ტრანსფორმაცია და სხვ.

ა-ური გამოკვლევები განსაკუთრებით ინტენსიურად წარმოებს აგრეთვე აშშ-ში, საფრანგეთში, ინგლისში, პოლონეთში, ჩეხოსლოვაკიაში, იუგოსლავიასა და სხვა ქვეყნებში. სსრ კავშირში ა-ური კვლევის ცენტრებია მოსკ. უნ-ტის ანთროპოლ. ინ-ტი, მუზეუმი და კათედრა; სსრკ მეცნ. აკად. ეთნოგრ. ინ-ტი და ანთროპოლ. და ეთნოგრ. მუზეუმი; ზოგი მოკავშირე რესპ. კვლევითი ინ-ტების ანთროპოლ. განყ-ბები (თბილისი, კიევი, ტარტუ და სხვ.).

ამჟამად ა. ფართოდ იყენებს კვლევის კომპლექსურ მეთოდებს. სხვადასხვა პოპულაციებს შორის გენეტ. ურთიერთდამოკიდებულების შესწავლის მიზნით, როგორც ჩვენში, ისე საზღვარგარეთ, ტრად. მეთოდებთან (ანთროპომეტრია, სომატომეტრია, კრანიომეტრია, ანთროპოსკოპია, კრანიოგრაფია და სხვ.) ერთად, ფართოდ იყენებენ გენეტ. (ფერითი სიბრმავე, გემოვნების სინჯი ფენილკარბამიდზე, სასქესო ქრომატინის განსაზღვრა და სხვ.), მორფოლ., სეროლოგიურ, დერმატოგლიფიკურ, რენტგენოფოტომეტრიულ, ოდონტოლოგიური, ბიოქიმ., სოციოეთნოგრაფიულ და სხვ. მეთოდებს. პალეოანთროპოლოგიური მასალების ზუსტი დათარიღებისათვის ფართოდ გამოიყენება ნამარხ ძვლებში რადიოაქტიური ელემენტების განსაზღვრის მეთოდი. ყოველივე ამან უკანასკნელი სამი ათეული წლის განმავლობაში შეუდარებლად წინ წასწია ა. მიკვლეულ იქნა დამაკავშირებელი რგოლები უძველეს და თანამედროვე ადამიანს შორის, ზუსტად დათარიღდა ძველი აღმოჩენები. თუ ადრე რასების, ეთნ. ჯგუფებისა და ცალკეული პოპულაციების მონათესავეობის კრიტერიუმად ა-ური მსგავსება იყო მიჩნეული, დღეს ეს პრობლემები უშუალოდ გენეტიკური და ა-ური ნიშნების კომპლექსური ანალიზის გზით შეისწავლება. კვლევის ამგვარ მეთოდებს განსაკუთრებით ინტენსიურად იყენებენ სსრ კავშირში, რამაც საბჭოთა ანთროპოლოგებს დიდი წარმატება მოუტანა არა მარტო სსრ კავშირის მოსახლეობის ეთნოგენეზისის, არამედ ზოგადი რასოგენეზისის შესწავლის საქმეშიც.

*ლიტ.*: ჯავახიშვილი გ., ანთროპოლოგიის მიზანი და მეთოდი ჩვენში, «ჩვენი მეცნიერება», 1926, № 17—18; Абдушелишвили М. Г., Антропология древнего и современного населения Грузии, Тб., 1964; Джавахишвили Г. А., О параллельных и расходящихся направлениях в развитии некоторых краниометрических признаков млекопитающих и человека, Тб., 1955; Джавахов А. Н., Антропология Грузии, т. 1—2, М., 1908—14; Рогинский Я. Я., Левин М. Г., Антропология, 2 изд., М., 1963. *მ. აბდუშელიშვილი.*

**ანთროპოლოგია ფილოსოფიური,** იხ. *ფილოსოფიური ანთროპოლოგია.*

**ანთროპოლოგიზმი,** 1. ფილოსოფიის დაყვანა *ფილოსოფიურ ანთროპოლოგიაზე*; 2. იგივეა, რაც *ანთროპოლოგიური პრინციპი.*

**ანთროპოლოგიური პრინციპი,** ფილოს. კონცეფცია, რ-იც საზ. ცხოვრების არსს ადამიანთა ბიოლ. ორგანიზაციითა და თავისებურებებით ხსნის. ა. პ-ის თანახმად, საზ-ის განვითარებას განსაზღვრავს ადამიანთა მოთხოვნილებები, მათი ფიზ.-ბიოლ. ორგანიზაცია და არა საზ. ურთიერთობათა ისტორია. ა. პ. მატერიალიზმის დაცვის ერთ-ერთი ფორმა იყო მარქსამდელ ფილოსოფიაში. იგი ებრძოდა სხეულ-სულის *დუალიზმს* და იცავდა ათეიზმს. ამ პრინციპს ავითარებდნენ XVII—XVIII სს. მატერიალისტები, ლ. *ფოიერბახი*, ნ. *ჩერნიშევსკი* (უკანასკნელი ერთგვარად გასცდა ამ პრინციპს და საზ-ის რაობის მარქსისტულ გაგებას მიუახლოვდა). XIX ს. II ნახ-იდან განვითარდა ანთროპოლოგიზმის იდეალისტური ვარიანტები (ფ. ნიცშე, ვ. დილთაი, გ. ზიმელი, მ. შელერი). ა. პ-გან განსხვავებით, მარქსიზმი საზ. ცხოვრების არსს საზ. ურთიერთობათა განვითარების ისტორიაში ხედავს. იხ. აგრეთვე *ფილოსოფიური ანთროპოლოგია.*

**ანთროპოლოგიური სკოლა** სისხლის სამართალში, სისხლის სამართლის ბურჟ. მეცნიერების ერთ-ერთი მიმართულება, რ-იც დანაშაულის მიზეზს ადამიანის ბიოფიზ. თვისებებში ეძებს. მის მამამთავრად ითვლება იტალ. მეცნი-

ერი ჩ. *ლომბროზო*, რ-მაც შრომაში „დამნაშავე ადამიანი" (1876) პირველად ჩამოაყალიბა ა. ს-ის ძირითადი იდეები (ამ მიმართულებას ზოგჯერ ლ ო მ ბ რ ო ზ ი ა ნ ო ბ ა ს ა ც უწოდებენ). ლომბროზოს და მის მიმდევრებს (ე. *ფერი*, რ. გაროფალო და სხვ.) დანაშაული ისეთსავე ბუნებრივ მოვლენად მიაჩნდათ, როგორიცაა დაბადება და სიკვდილი. ისინი ამტკიცებდნენ, რომ დანაშაული ცხოველთა და მცენარეთა სამყაროშიც გვხვდება (მაგ., ანგარებით მკვლელებად აცხადებდნენ მექსიკურ ჭიანჭველებს, რ-ებიც დედლებს ტკბილი წვნის გამოსაწუწნად ხოცავენ). მათი აზრით, არსებობს დამნაშავის ტიპი, რ-ის თანდაყოლილი ფიზ., ბიოლ. და ფსიქ. ანომალიები გარდაუვალად განაპირობებენ მის მიერ დანაშაულის ჩადენას. ადამიანის ანთროპოლ. ნიშნების (აღნაგობა, თავის ქალას ფორმა, სახე და სხვ.) მიხედვით (აქედან სკოლის სახელწოდება) ა. ს-ის მიმდევრები განასხვავებდნენ დამნაშავედ დაბადებულთა რამდენიმე ტიპს: მაგ., მკვლელს, მათი აზრით, ჩასისხლიანებული თვალები და გაყინული მზერა, დიდი, მეტწილად მოკაუჭებული ცხვირი და ძლიერი ყბები აქვს; ქურდისთვის დამახასიათებელია წვრილი თვალების ცეცება, თხელი წვერი, ჩაჭყლეტილი ან პაჭუა ცხვირი და ა. შ. „დამნაშავეებად დაბადებულთ" ა. ს. დაბალ რასად, ველურებად აცხადებდა და საჭიროდ თვლიდა მათგან ცივილიზებული საზ-ბის დაცვას; ამასთან მოითხოვდა სისხლის სამართლებრივი პასუხისმგებლობის მთელი სისტემის ძირფესვიანად შეცვლას; ილაშქრებდა დანაშაულის სიმძიმისა და სასჯელის სიმკაცრის თანაზომიერების პრინციპის წინააღმდეგ; სასჯელს ცვლიდა „უსაფრთხოების ღონისძიებით", რ-ის გამოყენების საფუძველია არა დანაშაულის ჩადენა, არამედ თვით პიროვნების საშიშროება საზ-ებისათვის. ამიტომ დასაშვებად მიაჩნდა აღნიშნულ ღონისძიებათა გამოყენება ისეთ პირთა მიმართ, ვისაც დანაშაული არ ჩაედინა, მაგრამ პოტენციური დამნაშავე იყო; მოითხოვდა „საშიში პიროვნების" სიკვდილით დასჯას, სამუდამო პატიმრობას, უკაცრიელ კუნძულზე გადასახლებას, კასტრაციასა და სტერილიზაციას.

ა. ს-ს ბიოლ. კანონები მექანიკურად გადაჰქონდა სოც. მოვლენების სფეროში, დანაშაული მიაჩნდა ზეისტორიულ, მუდმივ კატეგორიად, რ-იც დაკავშირებული არ არის ანტაგონისტურ საზ. ურთიერთობებთან. დანაშაულობასთან ბრძოლის ასეთი პროგრამა აშკარად უარყოფდა ბურჟ.-დემოკრ. პრინციპებს, არღვევდა კანონიერების გარანტიებს და არსებითად სისხლის სამართ. და მართლმსაჯულების სრულ ლიკვიდაციას ნიშნავდა. ა. ს-ის დებულებები მკაცრად გააკრიტიკეს პროგრესულად მოაზროვნე მეცნიერებმა, მაგრამ ბურჟ. საზ-ბის წინააღმდეგობათა გამწვავების პირობებში მისი იდეები კვლავ აღორძინდა ზოგიერთ კაპიტალ. ქვეყანაში, განსაკუთრებით იტალიაში, ავსტრიასა და გერმანიაში I მსოფლიო ომის შემდეგ (იხ. *ნეოლომბროზიანობა*). ა. ს-ის ძლიერ გავლენას განიცდიან ამერიკელი ბიოკრიმინოლოგები (იხ. *ბიოკრიმინოლოგია*). იმპერიალ. პროპაგანდა ნეოანთროპოლ. კონცეფციებს რასისტული პოლიტიკის დასასაბუთებლადაც იყენებს. ფაშისტურ გერმანიაში ამ „თეორიებს" მიმართავდნენ რასობრივი ან ეროვნ. არასრულფასოვნობის საბაბით მილიონობით ადამიანის ფიზ. განადგურების გასამართლებლად.

*ლიტ.*: Ошерович Б., К.,Постановке вопроса о методологических основах антропологической школы уголовного права, კრ.: Проблемы уголовной политики, кн. 3, М., 1937; Решетников Ф. М., Уголовное право буржуазных стран, в. 2—Классическая школа и антропологосоциологическое направление, М., 1966.

*ვ. მაყაშვილი.*

**ანთროპოლოგიური სკოლა** ს ო ც ი ო ლ ო გ ი ა შ ი, რეაქციული მიმდინარეობა XIX ს. II ნახ. და XX ს. ბურჟ. სოციოლოგიაში. რასიზმისა და სოც. დარვინიზმის სახესხვაობა, რ-იც ცდილობს ზოგად ან ფიზ. ანთროპოლოგიაზე დამყარებით დაამტკიცოს, რომ ადამიანთა ანატ.-ფიზიოლ. თავისებურებები უშუალო ზეგავლენას ახდენს და განსაზღვრავს საზ. პროცესებს. ამ მიმართულების უმთავრესი წარმომადგენლები იყვნენ ფრანგი სოციოლოგები ჟ. ა. *გობინო*, ჟ. ვ. ლაპუჟი, შ. ლეტურნო, გერმ. ო. ამონი და სხვ.

**ანთროპოლოგიური ტიპები,** საერთო წარმოშობის ადამიანთა ჯგუფები, რ-ებიც ურთიერთმსგავსი მემკვიდრეობითი ფიზ. ნიშან-თვისებებით გამოირჩევიან. ფართო გაგებით ტერმინი „ა. ტ." იხმარება ადამიანთა რასების სინონიმად, მაგრამ უმეტესად ა. ტ-ად ითვლებიან ანთროპოლ. კლასიფიკაციის უფრო მცირე ერთეულები, რ-ებიც დიდ რასას (ევროპეოიდულს, მონგოლოიდურს, ნეგროიდულსა და სხვ.) ეკუთვნიან.



ანთროპომეტრია. თვალბუდის განივი დიამეტრის გაზომვა. ქალას სიგრძივი დიამეტრის გაზომვა.

**ანთროპომეტრია** (*ანთროპო*...და ბერძნ. metreo — ვზომავ), ანთროპოლ. კვლევის მეთოდურ ხერხთა ერთობლიობა—ადამიანის მთელი სხეულის და მისი ცალკეული ნაწილების გაზომვა და აღწერა (ანთროპოსკოპია)და მათი ცვალებადობის რაოდენობრივი დახასიათება. მასობრივი ანთროპომეტრიული გამოკვლევები საშუალებას იძლევა შეფასდეს და ერთიმეორეს შეედაროს განსხვავებული რასობრივი, ასაკობრივი, პროფ., სქესობრივი ჯგუფების ნიშან-თვისებათა ცვალებადობა. ა., როგორც მეცნ. მეთოდიკა, XIX ს-ში ჩამოყალიბდა და დაკავშირებულია ფრანგ ანთროპოლოგ პ. *ბროკას* სახელთან, მის შემდგომ განვითარებაში უცხოელებთან ერთად (რ. მარტინი და სხვ.), დიდი ღვაწლი მიუძღვით საბჭ. მეცნიერებს (ვ. ბუნაკი, ა. იარხო და სხვ.). განასხვავებენ განზომილებითსა და აღწერილობითს ნიშან-თვისებებს. განზომილებითი ნიშან-ოვისებები განისაზღვრება სპეც. ანთროპოლ. ხელსაწყოებით (ანთროპომეტრი, განივმზომი, მცოცავი ფარგლები და სხვ.), ხოლო აღწერილობითი ნიშან-თვისებები (სხეულის ნაწილთა ან სახის ნაკვთების ფორმა, კანის, თმისა და თვალების ფერი და სხვ.) — ზუსტი განმასხვავებელი კრიტერიუმების საფუძველზე შედგენილი სკალების, მულაჟების, სქემების მეოხებით. ა-ში შეიმჩნევა ტენდენცია შეიცვალოს აღწერილობითი ნიშან-თვისებები უფრო ზუსტი განზომილებითი ნიშან-თვისებებით და დაინერგოს ანალიზის თანამედროვე მეთოდები (რენტგენი, ულტრაბგერა, ნიშანდებული ნაერთები). ანთროპომეტრიული მეთოდიკის შერჩევა დამოკიდებულია იმაზე, თუ რა კონკრ. ამოცანებს ისახავს კვლევა. განზომილებათა საფუძველზე იგება სკალები, რ-თა საშუალებით განისაზღვრება ცალკეული ინდივიდების თუ მოსახლ. სხვადასხვა ჯგუფის ფიზ. განვითარების დონე. დაგროვილი მონაცემები მუშავდება ვარიაციულ-სტატისტ. (იხ. *ბიომეტრია*) მეთოდით და ცხრილებად, გრაფიკებად და სქემებად ფორმდება. ა-ულ მონაცემებს იყენებენ მასობრივი წარმოების საგნების (ტანსაცმელი, ფეხსაცმელი) სტანდარტიზაციისათვის, სამუშაო ადგილების რაციონალურად მოსაწყობად, აგრეთვე კრიმინალისტიკაში (მაგ., ბრალდებულის ან დაზარალებულის ასაკის განსაზღვრისას, გვამის ამოსაცნობად).

**ანთროპომორფიზმი** (*ანთროპო*... და ბერძნ. morphē — ფორმა, ხატი), ბუნების მოვლენათა, ცხოველთა და მცენარეთა, წარმოსახულ მისტიკურ არსებათა (სულები, მითოლოგიური არსებანი, ღმერთი) და სხვათათვის ადამიანის თვისებების (აზროვნების, ნების, გრძნობის და სხვ.) მიწერა. საზ-ბის განვითარების ადრეული საფეხურისათვის დამახასიათებელია გულუბრყვილო-დოგმატური ა., რ-იც ბუნების საგნებს მიაწერს ადამიანურ მოქმედებებს და განცდებს (სიხარულს, მწუხარებას, მიზნობრივ მოქმედებას და ა. შ.); ასეთი ა-ის გადმონაშთები შემორჩენილია დღევანდელ ენაშიც (გარკვეული ფრაზეოლოგიის, ზოგიერთი ენისათვის დამახასიათებელი უპირო ზმნების სახით), თუმცა ა-ის პირდაპირი მნიშვნელობა აქ დაკარგულია. ა. დამახასიათებელია რელიგიათა უმრავლესობისათვის (მ. შ. ქრისტიანობისათვის). ძველ ბერძენთა და რომაელთა პოლითეისტური რელიგია სხვადასხვა ადამიანური ნიშნებით ახასიათებდა თავის ღვთაებებს. სხვა ხასიათისაა მხატვრული ა., რ-იც ბუნების გაადამიანურებას მიმართავს როგორც მხატვრულ ხერხს. ფილოსოფიაში ა. *ანთროპოლოგიზმის* სახეს იღებს. ა. მეცნიერებაში ზოგჯერ იჭრება ანთროპომორფულ ცნებათა სახით. ზოოლოგიასა და კიბერნეტიკაში ცხოველსა და კიბერნეტიკულ მანქანას ხშირად მიაწერენ ისეთ მოქმედებებს, რ-ებიც მხოლოდ ადამიანს ახასიათებს და გულისხმობს საზ. ცნობიერების ფორმებს (მანქანა „აზროვნებს", „აღიქვამს", ცხოველი მოქმედებს თავისი „მიზნის" მისაღწევად და სხვ.). ცნებათა ამგვარი ხმარების საფუძველი ის არის, რომ ასეთ შემთხვევაში ცხოველისა და მანქანის მოქმედებები ადამიანის ქცევას მხოლოდ თავისი შედეგებით ემსგავსება. მაგ., მანქანური „აღქმა" მხოლოდ იმას ნიშნავს, რომ მანქანა განსხვავებულ გამღიზიანებლებზე განსხვავებულ პასუხს იძლევა.

*ო. ტაბიძე, ი. სურგულაძე.*

**ანთროპომორფოლოგია,** იხ. *მორფოლოგია ადამიანისა.*

**ანთროპონოზები** (*ანთროპო*... და ბერძნ. nosos—ავადმყოფობა), ისეთ ინფექციურ და ინვაზიურ დაავადებათა ჯგუფი, რ-თა გამომწვევები მხოლოდ ადამიანს ასნებოვნებენ. ყველაზე გავრცელებული ა-ა: *მუცლის ტიფი, პარატიფი, დიზენტერია, ჰელმინთოზები, ქოლერა, დიფთერია, ქუნთრუშა, პოლიომიელიტი, წითელა, შებრუნებითი ტიფი, გრიპი, მალარია, წითელი ქარი, ათაშანგი, გონორეა, დერმატომიკოზი, ტრაქომა* და სხვ.

**ანთროპოპათიზმი** (*ანთროპო*... და ბერძნ. pathos — განცდა, ვნება), რეალური ან მიგონილი სამყაროს საგნებისა და მოვლენებისათვის ადამიანის ფსიქიკური თვისებების მინიჭება. ძირითადად დამახასიათებელია რელიგ. წარმოდგენებისათვის (იხ. აგრეთვე *ანთროპომორფიზმი*).

**ანთროპოსოფია** (*ანთროპო*... და ბერძნ. sophia — სიბრძნე), თეოსოფიის სახეობა, რელიგ.-მისტ. მოძღვრება, რ-იც ღმერთის ადგილას გაღმერთებულ ადამიანს აყენებს. როგორც თეოსოფიური სექტა („საყოველთაო ანთროპოსოფიური საზოგადოება"), დააფუძნა რ. შტაინერმა (1913). ა. გავრცელდა ბურჟ. ინტელიგენციაში განსაკუთრებით პირველი მსოფლიო ომის შემდეგ. შტაინერისა და მისი მიმდევრების გაგებით, ა. არის ადამიანის, ამ ღვთიური ქმნილების, შესახებ უმაღლესი ცოდნა, რ-ის წვდომა შეიძლება სპეციფ., უშუალო სულიერი ხილვის გზით. პანთეიზმის მსგავსად, ა-ს მიაჩნდა, რომ ღმერთი ბუნებაში, სამყაროშია გათქვეფილი და ადამიანში ისხამს ხორცს, აღდგება. ა-მ გავლენა მოახდინა ლიტ-რისა და ხელოვნების ბევრ წარმომადგენელზე (რუსი პოეტი ა. ბელი, გერმან. პოეტი კ. მორგენშტერნი, მხატვარი ვ. კანდინსკი, გერმ. დირიჟ. ბ. ვალტერი).

*ო. ტაბიძე.*

**ანთროპოსოციოლოგია,** რეაქციული

მოძღვრება, რასიზმის ერთ-ერთი ფორმა. შექმნა ფრანგმა სოციოლოგმა ჟ. ვაშე დე ლაპუჟმა XIX ს. ბოლოს. იხ. *ანთროპოლოგიური სკოლა* სოციოლოგიაში.

**ანთროპოფაგია,** იგივეა, რაც *კაციჭამიობა.*

**ანთროპოქორია** (*ანთროპო...* და ბერძნ. chōreō — ვმოძრაობ, მივიწევ, მივდივარ), ადამიანის მიერ მცენარეთა უნებლიე გავრცელება. სასარგებლო მცენარეებს ან მათს თესლს ხშირად შეუმჩნევლად მოჰყვება მავნე და სარეველა მცენარეებიც, იძენს მათს მსგავს ბიოლ. ნიშნებს, ეგუება მათს საარსებო გარემოს, ვრცელდება და ხშირად ახალ სისტემატ. ერთეულად ყალიბდება (იხ. *აკლიმატიზაცია*). მრავალი მცენარე — ანთროპოქორი ამა თუ იმ ქვეყნიდან სხვა ქვეყანაში იჭრება. კერძოდ, საქართველოში მრავალი მცენარეა შემოსული უცხოეთიდან. ჩვენში ფართოდ გავრცელებული ლაკარტია, გლერტა და მწყერფეხა შორეულ წარსულშია შემოტანილი ტროპ. ქვეყნებიდან, ვირგინიული ურო კი ახლახან (1940—45) გამოჩნდა დას. საქართველოში (აფხაზეთში) და, თუმცა ჯერ მცირე ფართობზეა, მაგრამ მეტად სწრაფად ვრცელდება. ანთროპოქორებს ძირითადად სარეველები განეკუთვნება, მაგრამ ზოგჯერ მათ აკუთვნებენ კულტ. მცენარეებსაც, რ-ებსაც ადამიანი შეგნებულად ავრცელებს. იხ. აგრეთვე *ანემოქორია, ზოოქორია, ჰიდროქორია.*

*ვ. მენაბდე.*

**ანთროპოცენტრიზმი,** ფილოს. შეხედულება, რ-ის მიხედვითაც ადამიანი წარმოადგენს სამყაროს ცენტრს, სამყაროს ყოველი მოვლენის აზრსა და საბოლოო მიზანს, *ტელეოლოგიის* სახეობა. ანთროპოცენტრისტული შეხედულებისა იყვნენ *პროტაგორა, სოკრატე,* შუა საუკ. ქრისტ. სქოლასტიკური ფილოსოფიის წარმომადგენლები. თანამედროვე ბურჟ. ფილოსოფიაში გავრცელებულია სხვადასხვა სახის ანთროპოცენტრისტული თეორიები — *პრაგმატიზმი, ეგზისტენციალიზმი, ფილოსოფიური ანთროპოლოგიის* ზოგიერთი მიმართულება.

**ანი,** სოფელი ახალციხის რ-ნში (ელიაწმინდის სოფსაბჭო), მდ. ლერწმანის (ქვაბლიანის შენაკადი) ზემოთში. ზ. დ. 1480 *მ,* ახალციხიდან 12 *კმ.* მ. კალინინის სახ. კოლ-ბა (მემინდვრეობა, მეკარტოფილეობა, მეცხოველეობა). საშ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), საფერშლოსამეანო პუნქტი. ა. იხსენიება „გურჯისტანის ვილაიეთის დიდ დავთარში" (XVI ს. მიწურული). იმ დროისათვის ა. 12-კომლიანი სოფელი ყოფილა, 1870 კი 27 კომლი იყო აღრიცხული.

**ანიანი,** ქალაქი აღმ. ჩინეთში, ჰენანის პროვინციაში, ტაიჰანშანის მთის აღმ. ტოტთან, მდ. ჰუანშუის (ჰუანჰეს აუზი) ნაპირზე. 145 ათ. მცხ. (1959). რკინიგზის სადგ. პეკინ—უჰანის ხაზზე. ბამბეულის, კვების მრეწველობა.

ა-ის ტერიტორიაზე 1928—37 და 1950—63 გაითხარა ძვ. წ. II ათასწლ. II ნახ. ნამოსახლარი. ა-ის მიდამოები დასახლებული ყოფილა ნეოლითის ხანიდან (კულტურები *იანშაო* და *ლუნშანი*). მდ. ჰუანშუის ნაპირებზე არსებობდა ადრინდ. ინის ხანის რამდენიმე დასახლება. ერთ-ერთის ადგილზე ძვ. წ. XIV ს-ში აღმოცენდა ინის სახელმწიფოს დედაქალაქი. გათხრების დროს აღმოჩნდა სასახლეებისა და ტაძრების ნაშთები, ნასახლარები, მისნური ხასიათის წარწერების არქივი. გაითხარა აგრეთვე ინის მმართველთა და წარჩინებულთა სამარხები. ძვ. წ. XI ს-ში, როდესაც ინის დინასტია ჯოუს დინასტიამ დაამხო, ა. დაანგრიეს.

არქიტ. ძეგლთაგან ა-ში შემორჩენილია კონუსისებრი კოშკი (X ს.). 1949 რეკონსტრ. დროს ქალაქში გაიყვანეს რამდენიმე მაგისტრალი, პროსპექტი, გაშენდა 2—3-სართულიანი საცხოვრ. სახლების ახალი კვარტალები, აიგო კულტ. სასახლე, სასტუმრო, სკოლა და სხვ.

**ანიბა,** დასახლ. პუნქტი სამხრ. ეგვიპტეში, რ-ის მახლობლად 1912, 1930—31 და მომდევნო წლებში გ. შტაინდორფმა გათხარა ძვ. ეგვ. ციხის ნანგრევები, მიამის ნაქალაქარი, ნუბიური და ეგვ. სამაროვნები. ნუბიელთა სამარხებში (ძვ. წ. II ათასწლ.) აღმოჩენილია თიხის ჭურჭელი, სამკაული და საკულტო ქანდაკებები. ეგვ. სამარხები (ძვ. წ. III ათასწლ. შუა ხანები — II ათასწლ. შუა ხანები) ზოგჯერ პირამიდისებურია, აქვს წარწერები, ნაპოვნია ნუბიაში რამზეს V-ის ნაცვლის პენუტის აკლდამა, სამარხებში აღმოჩნდა სარკოფაგები, სამკაული, ჭურჭელი, ბრინჯაოს იარაღი. შემონახულია XIX დინასტიის დროინდელი ტაძრის ნანგრევები.

*ლიტ.:* S t e i n d o r f f G., Aniba, t. 1—2, Glückstadt—Hamb., 1935—37.

**ანიდი,** *პოლიამიდური ბოჭკოს* ერთ-ერთი სახეობა (ნაილონ — 6,6).

**ანიერი,** ს ე ნ ი ს ა ნ ი ე რ ი (Asniéres; Asniéres-sur-Seine), ქალაქი საფრანგეთში, ო-დე-სენის დეპარტამენტში. პარიზის ჩრდ.-დას. სამრეწვ. გარეუბანი, მდ. სენის მარცხ. ნაპირზე. 80 ათ. მცხ. (1968). მეტალ., საავტ., ელექტრონულ-რადიოტექ. მრეწვ.; მინის, საპარფიუმერიო, ქიმ., ფარმაცევტული და ფოტონაწარმის დამზადება. ა-ში დაიბადა ა *ბარბიუსი.*

**ანივა,** ყურე ოხოტის ზღვაში, კ. სახალინის სამხრ. ნაპირთან, კრილიონისა და ტონინ-ანივის ნ.-კ-ებს შორის. სიგანე 104 *კმ,* სიგრძე 90 *კმ,* უდიდესი სიღრმე 93 *მ.* ა-ის ყურის ჩრდ. შევიწროებულ ნაწილს ორაგულის უბეს უწოდებენ. ა. მდიდარია თევზით (ორაგულისნაირნი, ვირთევზა, ქაშაყი, სვია), ბევრია კიბორჩხალა. ა-ის ნაპირზეა ქ-ები ანივა და კორსაკოვი.

**ანიზოგამია** (ბერძნ. anisos — არათანაბარი და gamos — ქორწინება), სქესობრივი პროცესი, რ-ის დროსაც კოპულაციის მონაწილე სასქესო უჯრედები (გამეტები) სხვადასხვა ზომისა და ფორმისა არიან და სხვადასხვაგვარად ერწყმიან ერთმანეთს. განსაკუთრებით განვითარებულია მრავალუჯრედიან მცენარეებსა და ცხოველებში — მოძრავი სპერმატოზოიდი ანაყოფიერებს უძრავ კვერცხუჯრედს (იხ. *ოოგამია*), შდრ. *იზოგამიას.*

**ანიზოკორია** (ბერძნ. anisos — არათანაბარი, და korē—გუგა), გუგების უთანაბრობა; უმთავრესად გამოწვეულია გუგის მავიწროებელი და მაფართოებელი კუნთების საინერვაციო გზების ცალმხრივი დაზიანებით. აღინიშნება თავისა და ზურგის ტვინის ორგ. დაავადების, ნეიროლუესის, თავის ტვინის სიმსივნის, ტრავმის, აგრეთვე თვალის ზოგიერთი დაავადების დროს.

**ანიზომერია** (ბერძნ. anisos — არათანაბარი და meros — ნაწილი), ორგანიზმის, უჯრედის ან უჯრედის ორგანელების ერთნაირ ნაწილთა თვისებრივი ან რაოდენობრივი სხვადასხვაობა. ბ ო ტ ა ნ ი კ ა შ ი ამ ტერმინით აღნიშნავენ მცენარეთა ერთნაირი ორგანოების სხვადასხვა რაოდენობას. გ ე ნ ე ტ ი კ ა შ ი — პოლიმერული, ე. ი. მსგავსი ფენოტიპური გამოვლინების მქონე გენების განსხვავებულ მოქმედებას.

**ანიზოტროპია** (ბერძნ. anisos — არატოლი და tropos — მიმართულება), ნივთიერების ფიზ. თვისებათა არაერთგვარობა სხვადასხვა მიმართულებით. ა. უმთავრესად ახასიათებს კრისტალებს, რაც განპირობებულია მათი აგებულების თავისებურებით. ამავე დროს კრისტალთა ზოგიერთ ფიზ. თვისებას, მაგ., სიმკვრივეს, ხვედრით თბოტევადობას ა. არ ახასიათებს. ა-ს კავშირი აქვს კრისტალთა სიმეტრიასთანაც; რაც უფრო დაბალია სიმეტრია, მით ძლიერია ა. ა-ის საწინააღმდეგო მოვლენაა *იზოტროპია* — ნივთიერების ფიზ. თვისებათა ერთგვარობა სხვადასხვა მიმართულებით.

კრისტალთა ა. მათს ზრდაშიაც ვლინდება; კრისტალის ზრდის სიჩქარე სხვადასხვა მიმართულებით სხვადასხვაა. სწორედ ამიტომ იზრდებიან კრისტალები სწორი მრავალკუთხედების სახით (კვარცის ექვსკუთხა პრიზმები, ქვამარილის კუბები, ალმასის რვაკუთხა კრისტალები, თოვლის ფიფქების სხვადასხვაგვარი, მაგრამ ყოველთვის ექვსკუთხა ვარსკვლავები და სხვ.). ზრდის ა. კრისტ. აგებულების თავისებურებათა (ამგები ატომების რაობა, მათ შორის კავშირთა ტიპები და სხვ.) ერთ-ერთი გამოვლინებაა. კრისტ. სტრუქტურაში იონების ან ატომების შეკავშირების სიმტკიცის ა-ის გამოხატულებაა ტკეჩადობა, რის გამოც კრისტალები ზოგი მიმართულებით უფრო ადვილად იხლიჩება (მაგ., ქარსის ფირფიტა ერთი მიმართულებით იფურცლება, ქვამარილი იმტვრევა მცირე კუბებად და სხვ.). კრისტალების გარდა, ა. ახასიათებს ხის მერქანს. იგი ადვილად იხლიჩება სიგრძივად, ხოლო განივად მისი გახლეჩა გაცილებით უფრო ძნელია. ა. ახასიათებს აგრეთვე მინერალთა სიმაგრეს. მინერალ დისტენის სიმაგრე წაგრძელების მიმართულებით მინერალ სკალით 4,5-ია, ხოლო წაგრძელების მართობულად—6,5—7; ძლიერი ა. ახასიათებს კრისტალთა დრეკად თვისებებს.

ა. ნათლად ჩანს კრისტ. ნივთიერების თბოგამტარობასა და სითბურ გაფართოებაზე დაკვირვების დროს. ანიზოტროპიული ნივთიერებისაგან გამოჭრილი სფერო გახურებისას ფორმას იცვლის, ვინაიდან თბური გაფართოების ხაზობრივი კოეფიციენტი მას სხვადასხვა მიმართულებით სხვადასხვა აქვს. კვარცის 1 *სმ* რადიუსის მქონე სფერო 1°-ით გახურებისას გარდაიქმნება ბრუნვის ელიფსოიდად, რ-ის ბრუნვის ღერძი 1,000007 *სმ*-ია, ხოლო ბრუნვის ღერძის მართობი ღერძი — 1,0000137 *სმ.* კვარცის თბოგამტარობა გრძელი ღერძის გასწვრივ ორჯერ მეტია მართობი მიმართულებით თბოგამტარობაზე. იზოტროპიული ნივთიერებისაგან გამოჭრილი სფერო კი გახურებისას ფორმას არ იცვლის, მაგრამ იზრდება მისი მოცულობა.

ა. ნათლადაა გამოხატული კრისტალთა ოპტ. თვისებებში. კრისტალებში (გარდა კუბური სინგონიის კრისტალებისა) სინათლის სხივი განიცდის ორმაგ სხივთტეხას და დაპოლარებას სხვადასხვა მიმართულებით. ზოგიერთი კრისტალის ორმაგი სხივთტეხა მკვეთრადაა გამოხატული (მაგ., კალციტი). ოპტიკურად ანიზოტროპიულ კრისტალებში გარდატეხის მაჩვენებელი სხვადასხვა მიმართულებით სხვადასხვაა. ასე მაგ., კალციტში უდიდესი გარდატეხის მაჩვენებელია 1,64, უმცირესი — 1,58.

ა. ახასიათებს აგრეთვე ნივთიერებათა ხვედრით ელექტროგამტარობას, მაგნ. თვისებებს და სხვ.

მათემატიკურად ა-ის თვისებები ვექტორებისა და ტენზორების საშუალებით გამოიხატება, ხოლო გრაფიკულად — საგანგებო ზედაპირებით—ინდიკატრისებით.

უწესრიგოდ ორიენტირებული უწვრილესი კრისტალებისაგან აგებული პოლიკრისტალური აგრეგატები (ლითონი, შენადნობი) იზოტროპიულია ან თითქმის იზოტროპიულია. მათი დამუშავებით (გლინვით, გამოწვით) აღწევენ კრისტალთა თითქმის ერთნაირ ორიენტაციას (იქმნება გარკვეული ტექსტურა). ამრიგად, შესაძლებელია ანიზოტროპიული მასალა შეიქმნას ხელოვნურად. ა. ახასიათებს აგრეთვე არაკრისტალური ბუნებრივი ან ხელოვნური ტექსტურის ნივთიერებას (ფანე-




ანიზოტროპია. 1. კრისტალური სფეროს (წყვეტილი ხაზი) ფორმის ცვლილება გახურებისას. 2. გაწყვეტის მიმართ სიმტკიცის კოეფიციენტების ზედაპირი (ინდიკატრისა) ქვამარილის კრისტალისათვის.


მ. ანიკუშინი.

რა, დაწნეხილი მერქანი, საგანგებოდ დამუშავებული მინა). ზოგიერთ ორგ. სითხეს ახასიათებს ოპტ. თვისებათა ა., სხვა თვისებები კი ისეთივეა, როგორიც ყველა სითხეს აქვს. მათ ხშირად „თხევად კრისტალებს" უწოდებენ. ამ შემთხვევაში ა. გამოწვეულია მოლეკულათა ასიმეტრიული აგებულებითა და ორიენტაციით.

ხელოვნური ოპტ. ა. ჩნდება კრისტალებსა და იზოტროპიულ მასალებში ელექტრული და მაგნ. ველების გავლენით (ელექტროოპტიკური ეფექტები და სხვ.), მექან. ზემოქმედებით (ფოტოდრეკადობა, ფოტოპლასტიკურობა და სხვ.).

ა. დიდადაა გავრცელებული ცოცხალ ბუნებაში. ოპტ. ა. თავს იჩენს ზოგიერთ ცოცხალ (კუნთოვან, ძვლოვან) ქსოვილში, მაგ., განივზოლიანი კუნთოვანი ქსოვილების მიოფიბრილები მიკროსკოპში ნათელი და ბნელი უბნებისაგან შედგება. პოლარიზებულ სინათლეში მათი გამოკვლევისას ეს ბნელი დისკოები, გლუვი კუნთებისა და ძვლოვანი ქსოვილის ზოგიერთი სტრუქტურის მსგავსად, ამჟღავნებენ ორმაგი სხივთტეხის უნარს, ე. ი. — ანიზოტროპიული არიან.

ბ ო ტ ა ნ ი კ ა შ ი ა. ეწოდება ერთი და იმავე მცენარის სხვადასხვა ორგანოს უნარს გარეშე ფაქტორთა ერთნაირი ზემოქმედებით მიიღოს სხვადასხვა მდგომარეობა. მაგ., ცალმხრივი განათების დროს მცენარის ყლორტის წვეროები სინათლისკენ იხრება, ხოლო ფოთლები სხივების მართობულ მიმართულებას იღებს.

*ლიტ.*: თ ვ ა ლ ჭ რ ე ლ ი ძ ე ა., კრისტალთა ოპტიკის შესავალი, თბ., 1954; მ ი რ ი ა ნ ა შ ვ ი ლ ი მ., ზოგადი ფიზიკის კურსი, ნაწ. 2, თბ., 1966; А н ш е л е с О. М., Начала кристаллографии, Л., 1952; Ж д а н о в Г. С., Физика твердого тела, М., 1962; К о с т о в И., Кристаллография, пер. с болг., М., 1965.

*თ. ავალიანი.*

**ანიზოტროპიული მასალები,** მასალები, რ-თაც სხვადასხვა მიმართულებით სხვადასხვა მექან., ოპტ., მაგნ. და სხვა თვისებები აქვთ (იხ. *ანიზოტროპია*). ა. მ-ს განეკუთვნება: კრისტალები და მონოკრისტალები, ფოლადისა და შენადნობთა ნამზადი (ნაგლინი, ნაშტამპი), ბოჭკოვანი და აფსკური მასალა, არმირებული პლასტმასები, პიეზოკვარცი, გრაფიტი და სხვ. დიდი მნიშვნელობისაა ა. მ-ის ახალი კლასი — კომპოზიციური მასალა, რ-შიც კარგადაა შერწყმული სხვადასხვა მასალის — შემვსებისა (ლითონებისა და მათი ჟანგეულების ზემტკიცე ბოჭკოები, ძაფისებრი კრისტალები) და შემკვრელის (პოლიმერები და ლითონები) თვისებები. საკმაოდ შემცირდება მასალის ხარჯი და გაუმჯობესდება ნაკეთობის ხარისხი, თუ მისი დამზადებისას გავითვალისწინებთ ა. მ-ის თვისებებს. მაგ., ტრანსფორმატორი, რ-ის გულარები დამზადებულია არაერთგვაროვანი ტექსტურებული ფოლადისაგან, რ-შიც მაგნ. ნაკადი დამაგნიტების მიმართულების თანხვდენილია, 20—40%-ით ნაკლებს იწონის, ვიდრე ცხლად გლინული ფოლადის გულარებიანი ტრანსფორმატორი; მიმართული სტრუქტურით ჩამოსხმული აირტურბინის ფრთები მაღალი ტემპ-რის პირობებში 50%-ით უფრო მტკიცეა, ვიდრე ჩვეულებრივ ჩამოსხმული.

**ანიზოფილია** (ბერძნ. anisos — არათანაბარი და phyllon—ფოთოლი), ფოთლების არათანაბარი ზომა ჰორიზონტალურად განლაგებული ყლორტების ზედა და ქვედა მხარეს. ჩვეულებრივ ზედა ფოთლები ქვედაზე პატარაა. ა. ახასიათებს ზოგიერთ ხავსს, ლიკოპოდიუმს, სელაგინელას, შიშველთესლოვან და ფარულთესლოვან მცენარეებს.

**ანითა** (Anitta), ხეთების ქ. *ქუსარის* მეფე (დაახლ. ძვ. წ. XIX—XVIII სს.), მოხსენიებულია „კაპადოკიურ" და ხეთურ (ლურსმულ) ტექსტებში. *ბოღაზქოის არქივში* შემონახულია ა-ს სახელით შედგენილი ტექსტი (შედგენის დრო უცნობია), რ-იც ერთადერთი ხეთურენოვანი წყაროა ხეთების ისტორიის ადრეული პერიოდის შესასწავლად (მკვლევართა ერთი ნაწილი ა-ს პროტოხეთად მიიჩნევს). ა-ს მამის მეფე ფითხანას მიერ ქ. ნესის (ზოგიერთ სპეციალისტთა ვარაუდით, იგივე *ქანესის*) დაპყრობის შემდეგ ა-მ შექმნა ერთ-ერთი დიდი სახელმწიფოებრივი გაერთიანება, რ-იც მთელ ცენტრ. მც. აზიას მოიცავდა. დაიმორჩილა ქალაქები ბურუშხანდა, *ხათუსა* და ცალფა. ა. ატარებდა „დიდი მეფის" ტიტულს. ვარაუდობენ, რომ ა-ს საგარეო და საშინაო პოლიტიკამ ხელი შეუწყო ასურელ ვაჭართა თაოსნობით მც. აზიაში შექმნილ საერთაშ. სავაჭრო თემის დაშლას.

*ლიტ.*: Г и о р г а д з е Г. Г., «Текст Анитты» и некоторые вопросы ранней истории хеттов, «Вестник древней истории», 1965, № 4.

*გ. გიორგაძე.*

**ანიკეტეს აჯანყება,** პონტოსა და კოლხეთის მოსახლეობის აჯანყება რომის ბატონობისა და მონათმფლობელების წინააღმდეგ (69). აჯანყება გამოიწვია პონტოს სამეფოს დამოუკიდებლობის გაუქმებამ და მისმა კოლხეთთან ერთად რომის პროვინციად გამოცხადებამ (63), რამაც უკიდურესად გააუარესა ადგილობრივი მოსახლეობის მდგომარეობა. აჯანყებას სათავეში ედგა პონტოს მეფის პოლემონ II-ის ლიბერტინი (მონაყოფილი), შემდგომში სამეფო ფლოტის უფროსი ანიკეტე. პონტოსა და კოლხეთის მოსახლეობამ ანიკეტეს მეთაურობით გაანადგურა რომაელთა ძლიერი ფლოტი და გარნიზონი ტრაპიზონში. იმპ. ვესპასიანემ (69—79) აჯანყებულთა წინააღმდეგ რჩეული რაზმები გაგზავნა ვირდიგემინის მეთაურობით. რომაელთა სარდალი ანიკეტეს მდ. ხობის შესართავთან წამოეწია და დაამარცხა. ანიკეტე ღალატით შეიპყრეს და რომაელებს გადასცეს. ა. ა-ის მთავარ ძალას მოსახლ. დაბალი ფენები შეადგენდნენ. მასში მონაწილეობდა აგრეთვე ადგილ. მოსახლეობის ზედაფენაც, რ-იც ცდილობდა აჯანყება საკუთარი კლასობრივი ინტერესებისათვის გამოეყენებინა.

*ლიტ.*: გ ო ზ ა ლ ი შ ვ ი ლ ი გ., რომის ექსპანსიის წინააღმდეგ შავი ზღვის სანაპიროზე პირველ საუკუნეში ქართველ ტომთა აჯანყების შესახებ, «თსუ შრომები», 1949, ტ. 37; Б о л т у н о в а А. И., Восстание Аникета, «Вестник древней истории», 1939, № 2.

*გ. გოზალიშვილი.*

**ანიკუშინი** მიხეილ კონსტანტინეს ძე [დ. 19. IX (12. X). 1917, მოსკოვი], რუსი საბჭ. მოქანდაკე, სსრკ სახ. მხატვარი (1963), სსრკ სამხატვრო აკად. წ. (1962), სსრკ მხატვართა კავშირის გამგეობის მდივანი (1963-იდან), სკკპ წევრი 1944-იდან. სწავლობდა ლენინგრ. ი. რეპინის სახ. ფერწერის, ქანდაკებისა და არქიტ. ინ-ტში (1937—41 და 1945—47). ა. პუშკინის ძეგლისათვის (1957, ბრინჯაო, ლენინგრადი) 1958 მიეკუთვნა ლენინური პრემია. შექმნა ვ. ბეხტერევის ქანდაკება (1960, ბრინჯაო, ლენინგრადი), მრავალი პორტრეტი და მემორიალური ძეგლი. დაჯილდოებულია ლენინის ორდენითა და მედლებით.

**ანილინი** (ფრანგ. aniline<პორტუგ. anil<არაბ. ან-ნილ—ინდიგო; ა. პირველად ინდიგოსგან მიიღეს), ა მ ი ნ ო ბ ე ნ ზ ო ლ ი, ფ ე ნ ი ლ ა მ ი ნ ი, $C_6H_5NH_2$, ორგ. ნაერთი, უმარტივესი არომატული ამინი, სუსტი სუნის უფერო სითხე, $t_{დუღ}$ 184,4°C, წყალში ცუდად იხსნება, სპირტსა და სხვა ორგ. გამხსნელებში — კარგად. ჰაერზე სწრაფად მუქდება, სუსტი ფუძეა, მინერალურ მჟავებთან მარილებს წარმოქმნის, ორგ. მჟავებთან ურთიერთქმედებისას კი — ანილიდებს. ა-ის მეთილირების პროდუქტებს — მონო- და დიმეთილანილინს იყენებენ საღებრებისა და ფეთქებად ნივთიერებათა წარმოებაში. მრეწველობაში ა-ს ღებულობენ თუჯის ბურბუშელათი ნიტრობენზოლის აღდგენით, მარილმჟავას მცირე რაოდენობის თანაობისას. პრაქტიკულად რეაქცია შემდეგნაირად მიმდინარეობს: $4C_6H_5NO_2 + 9Fe + 4H_2O \rightarrow 4C_6H_5NH_2 + 3Fe_3O_4$. სინთეზის გზით პირველად მიიღო ნ. *ზინინმა* (1842). ქლორიან კირთან შერევისას ა. იისფრად იფერება. ა-ის დაჟანგვით ღებულობენ შავ საღებარს — *ანილინშავს*. აზოტოვანმჟავასთან ა-ის ურთიერთქმედების შედეგად (მარილმჟავა არეში) მიღებული ნაერთი აზოსაღებრების წარმოებაში მნიშვნელოვანი ნახევარპროდუქტია (იხ. *დიაზონაერთები*). ა-ს ფართოდ იყენებენ აგრეთვე ფოტოგრაფიაში (გამამჟღავნებელი ნივთიერების სინთეზისათვის). კაუჩუკის ვულკანიზაციის დამაჩქარებლების, ფეთქებად ნივთიერებათა, ფარმაცევტული პრეპარატებისა და სხვ. წარმოებაში.

ა. შხამიანია, მოქმედებს ცენტრ. ნერვულ სისტემაზე, სისხლზე. იწვევს ჰემოლიზს. შესაძლებელია მწვავე და ქრონ. მოწამვლა. ამიტომ საჭიროა წარმოებაში საწარმოო პროცესების ფართო მექანიზაციის დანერგვა და წარმოების ჰერმეტულობის დაცვა. სამუშაო ზონაში ა-ის დასაშვები ზღვრული კონცენტრაციაა ჰაერში 3 $მგ/მ^3$.

*ლიტ.*: Ю к е л ь с о н И. И., Технология основного органического синтеза, М., 1968.

**ანილინით ბეჭდვა,** მრავალფრად ბეჭდვა სპირტში გახსნილი უპიგმენტო ან პიგმენტიანი საღებრებით. უპიგმენტო საღებრებით ბეჭდავენ შემწოვ ქაღალდზე, პიგმენტიანით — არაშემწოვ მასალაზე (ცელოფანი, პლასტმასა, მეტალიზებული ქაღალდი). ა. ბ-ისას იყენებენ ელასტ. (რეზინის) საბეჭდ ფორმას. ანილინით ნაბეჭდი ნაირფერადი და ჰაეროვანია. ანილინით ბეჭდავენ კანფეტებისა და სხვა პროდუქტების საფუთავ ეტიკეტებს. საღებარი რომ პროდუქტზე არ გადავიდეს და კარგად იყოს მტვრისაგან დაცული, დაბეჭდილ ეტიკეტებს სუფთა (სასურსათო) პარაფინში ატარებენ. ანილინის საღებრებია: როდამინი, საფრანინი, ძირითადი მწვანე, ძირითადი იისფერი და სხვ. (იხ. *ანილინი*).

**ანილინის საღებრები,** ორგანული სინთეზური *საღებრების* მოძველებული სახელწოდება.

**ანილინშავი,** შავი ფერის საღებარი; ჩვეულებრივ წარმოიქმნება მარილმჟავა ანილინით გაჟღენთილ ქსოვილზე ბერთოლეს მარილის, ქრომპიკისა და სხვ. მჟანგველების მოქმედებით 130°C-ზე კატალიზატორების თანაობისას. ა-ს იყენებენ უმთავრესად ბამბის ქსოვილის, აგრეთვე აბრეშუმის შესაღებად. ა. მედეგია მჟავების, სინათლის, ატმოსფერული ზემოქმედებისადმი.

**ანიმალისტური ჟანრი,** ცხოველთა გამოსახვა ფერწერაში, ქანდაკებასა და გრაფიკაში. ცხოველთა დეკორ. ფიგურებსა და სილუეტებს დიდი ადგილი უჭირავს საპარკო ქანდაკებასა და კედლის მხატვრობაში. ხშირად (უმთავრესად ზღაპრებისა და იგავ-არაკების ილუსტრაციებში) ხდება ცხოველის „გაადამიანურება". ზოგჯერ (ილუსტრაციები სამეცნ. ლიტ-რისათვის) მხატვარ ანიმალისტის მიზანია ცხოველების ზედმიწევნით ზუსტი ასახვა. ცხოველთა გამოსახულებები ჯერ კიდევ *პირველყოფილ ხელოვნებაში* გვხდება და მონადირე-მხატვრების დიდი დაკვირვების უნარზე მიუთითებს. სიცოცხლით სავსე და ექსპრესიულია ცხოველთა სტილიზებული ფიგურები ძვ. აღმ., აფრ., ოკეანიის, ამერიკისა და სხვა ქვეყნების ხალხურ ხელოვნებაში, ე. წ. *ცხოველური*

*სტილის* ძეგლებში. ამ სტილის ბრწყინვალე ნიმუშები (ბალთები ირმის სტილიზებული ფიგურებით და სხვ.) გვხვდება ქართ. არქეოლ. ძეგლებში. ცხოველთა გამოსახულება ხშირია ანტ. ქანდაკებაში, ლარნაკწერასა და მოზაიკაში. შუა საუკ. ევროპაში გავრცელებული იყო ფრინველთა და ცხოველთა ალეგორიული და ფანტასტ. გამოსახულებები. აღორძინების ხანაში მხატვრებმა ცხოველების ნატურიდან ხატვა დაიწყეს და შესანიშნავადაც გადმოსცემდნენ მათს ჯიშს, აღნაგობას, დამახასიათებელ მოძრაობას, მაგრამ საკუთრივ ა. ჟ. წარმოიშვა ჩინეთში ტანისა (ხან ხუანი, VIII ს.) და სუნის (მუცი, XIII ს.) ეპოქებში, ხოლო ევროპაში — XVII ს. ნიდერლანდსა (კ. კეიპი) და ფლანდრიაში (ფ. სნეიდერსი, ი. ფეიტი); XVIII ს-იდან იგი საფრანგეთში (ჟ. პ. უდრი), რუსეთსა (ი. გროოტი) და სხვა ქვეყნებშიც ჩნდება. XIX—XX სს. ცნობილი ანიმალისტები არიან ა. ბარი, კ. ტრუაიონი, ფ. პომპონი (საფრანგეთი), ჯ. ოდიუბონი (აშშ), პ. კლოდტი, ე. ლანსერე, ვ. ვატაგინი, ი. ეფიმოვი, ვ. სეროვი (რუსეთი) და სხვ. დიდი მხატვრული ძალით გამოირჩევა ქართვ. მხატვრის ნ. ფიროსმანაშვილის ანიმალისტური ნაწარმოებები.

ილუსტრაცია — იხ. ჩანართი I-II, გვ. 448.

**ანიმალკულისტები** (<ლათ. animalculum—პატარა ცხოველი), XVII ს. ბიოლოგები, რ-ებიც თვლიდნენ, რომ სპერმატოზოიდში ჩასახულია მინიატიურული ზრდასრული ორგანიზმი. *ოვისტების* საწინააღმდეგოდ კვერცხუჯრედი მათ მხოლოდ და მხოლოდ სპერმატოზოიდის საკვებ წყაროდ მიაჩნდათ, შიგ ჩანასახი თითქოს მხოლოდ ზომაში მატულობდა და ორგანოთა კონსისტენციას იცვლიდა. ა. *პრეფორმიზმის* პოზიციებზე იდგნენ. მათ შორის აღსანიშნავია ა. *ლევენჰუკი*.

**ანიმატიზმი** (ლათ. animatus—გასულიერებული), პირველყოფილი რელიგიის ერთ-ერთი დამახასიათებელი ნიშანი, რ-იც მთელი ბუნების ან მისი ცალკეული საგნების უპიროვნო სულიერობის რწმენაში მდგომარეობს. მეცნიერებაში ეს ტერმინი პირველად ინგლ. მეცნიერმა რ. მარეტმა იხმარა ანიმიზმისა და ჰილოძოიზმისაგან განსხვავებული მნიშვნელობით. ა-ის არსის, საზ. ცნობიერების სისტემაში მისი ადგილის შესახებ მეცნიერებაში განსხვავებულ შეხედულებებს ვხვდებით. კერძოდ, სადავოა საკითხი, თუ როდის წარმოიშვა ა. ზოგი მეცნიერის აზრით (ლ. შტერნბერგი), ა. რელიგიის განვითარების უფრო ადრეული საფეხურია, ვიდრე ანიმიზმი. სხვების (ვ. ბოგორაზ-ტანი და სხვ.) მიხედვით, ეს ორი რწმენა იმთავითვე თანაარსებობდა. ა. უნდა გვესმოდეს, როგორც პირველყოფილ ადამიანთა არასწორი წარმოდგენების ერთობლიობა, რ-იც სხვადასხვა პირობებში გამოვლენის სპეციფ. ფორმას იღებს.

*ლიტ.*: Токарев С. А., Ранние формы религии и их развитие, М., 1964; Штейнберг Л. Я., Первобытная религия в свете этнографии, Л., 1935; Marett R., The threshold of religion, L., 1909.

*ო. გაბიძაშვილი.*

**ანიმიზმი** (ლათ. anima, animus — სული, გონი), სულების, ე. ი. ისეთი ფანტასტიკური, ზებუნებრივი, ზეგრძნობითი ფენომენების არსებობის რწმენა, რ-ებიც, რელიგ. ცნობიერების თანახმად, განაგებენ მატერიალური სამყაროს ყველა საგანსა და მოვლენას, ადამიანის ჩათვლით. ა-ის მიხედვით, სულები გვევლინებიან ხან ამორფულ, ფიტომორფულ, ზოომორფულ და ხან ანთროპომორფულ არსებებად, რ-თაც აქვთ ცნობიერება, ნებისყოფა და სხვა ადამიანური თვისებები.

ტერმინი „ა." პირველად შემოიღო გერმანელმა მეცნიერმა გ. შტალმა (თხზ.: „Theoria medica", 1708). მან ა. უწოდა თავის მოძღვრებას იმ უპიროვნო სასიცოცხლო საწყისის — სულის შესახებ, რ-იც თითქოს საფუძვლად უდევს ყველა სასიცოცხლო პროცესს და არის „სხეულის მძერწავი". XIX ს-ში ეს ტერმინი სრულიად განსხვავებული მნიშვნელობით გამოიყენეს ე. ტაილორმა, გ. *სპენსერმა* და ევოლ. სკოლის სხვა წარმომადგენლებმა კულტ. ისტორიასა და ეთნოგრაფიაში. ტერმინ „ა-ს" ტაილორი ორ მნიშვნელობას აძლევდა („პირველყოფილი კულტურა", 1871): 1. რწმენა სულებისა; 2. რელიგიის წარმოშობის თეორია. ტაილორი ა-ში ხედავდა „რელიგიის მინიმუმს", ე. ი. ჩანასახს, რ-განაც განვითარდა ყველა რელიგია.

ა-ს, როგორც რელიგიის წარმოშობის თეორიას, ამჟამად უარყოფს მკვლევართა უმრავლესობა. ჯერ ერთი, არც ერთი რელიგია არ ამოიწურება მხოლოდ სულების რწმენით; მეორეც, უზარმაზარი ფაქტობრივი მასალა, რ-იც დააგროვა მეცნიერებამ ტაილორის შემდეგ, მოწმობს, რომ სამყაროს დუალიზების (გაორების) პროცესი, ე. ი. მისი გაყოფა ზებუნებრივ და ბუნებრივ, საღვთო და ყოველდღიურ, აკრძალულ (იხ. *ტაბუ*) და ნებადართულ ნაწილებად, სრულებით არ დაწყებულა ბუნების გასულიერებით და გაცილებით რთულად მიმდინარეობდა. ამ ფაქტებმა წარმოშვა მიმდინარეობანი პრეანიმიზმის საერთო სახელწოდებით, რ-თა თანახმად, ა-ს წინ უსწრებდა მაგიის საუკუნე (ჯ. *ფრეზერი* და სხვ.), ანიმატიზმი, ე. ი. მთელი ბუნების უპიროვნო გასულიერება (რ. მარეტი, *ლ. შტერნბერგი* და სხვ.), პირველყოფილი ლოგიკამდელი მისტიციზმი (ლ. ლევი-ბრიული და სხვ.). ავსტრალიელთა, ცეცხლოვანი მიწის მცხოვრებთა და სხვ. ჩამორჩენილ ხალხთა რელიგიაში სულები რეალურ არსებათა და გრძნობად საგანთა ორეულებია, აჩრდილებია, მაგრამ ჯერ კიდევ იმდენად ნივთიერი, რომ აშკარაა მატერ. სამყაროს საგნებისა და მოვლენებისაგან მათი წარმოშობა. ყოველ მათგანს აქვს სხეული, ისინი იბადებიან, იკვებებიან, სძინავთ, ნადირობენ და კვდებიან კიდეც როგორც რეალური არსებანი. მითები და წესჩვეულებანი დამაჯერებლად ასაბუთებენ, რომ სანამ ველურის წარმოსახვაში გაჩნდებოდა სულების ზებუნებრივი სამყარო, მანამდე იგი ზებუნებრივ თვისებებს მიაწერდა თვით საგნებსა და მოვლენებს, რ-თა ორეულებადაც ეს სულები იქცნენ. სპირიტუალიზაციის პროცესი (ე. ი. ბუნებისა და ადამიანის გაოიშვის პროცესი ცოცხალ, მაგრამ არამატერ. სულად და მატერ., მაგრამ მკვდარ სხეულად) დიდხანს გრძელდებოდა და ბევრი ეტაპი განვლო, ხოლო თვითონ წარმოდგენა სულზე, როგორც არამატერ. არსებაზე—ძალზე გვიანი მოვლენაა.

ა. არათუ ვერ ხსნის რელიგიის წარმოშობას, თვითონვე საჭიროებს ახსნას. ტაილორი ა-ში ხედავდა „ბუნებრივ რელიგიას", კაცობრიობის „ბავშვურ ფილოსოფიას", რ-იც პირველყოფილი ცნობიერების თვისებათა გამო თავისთავად აღმოცენდა; სწორედ ამ პირველყოფილმა ცნობიერებამ შეთხზა სულები და დაიჯერა მათი არსებობა ფსიქოლ. ილუზიისა და გულუბრყვილო აბერაციის შედეგად, რ-ებიც სიზმრის, ჰალუცინაციების, ექოსა და სხვა მოვლენებთან არიან დაკავშირებული. თანამედროვე მეცნ. კვლევამ ცხადყო, რომ ანიმისტური წარმოდგენების, ისევე როგორც ყველა პირველყოფილი რელიგ. რწმენის, ფესვები უნდა ვეძებოთ არა ცალკეული ველურის მცდარ წარმოდგენებში, არამედ ბუნების წინაშე ველურის უძლურებასა და ამ უძლურებით განპირობებულ უმეცრებაში. ანიმისტური თეორიის მთავარი ნაკლი ისაა, რომ იგი რელიგ. წარმოდგენების მიზეზს ადამიანის შემეცნებითს უნარში, მის ინდივიდ. ფსიქოლ. სპეციფიკაში ეძიებს და იმას აღარ ითვალისწინებს, რომ რელიგია საზ. ცნობიერების ფაქტია.

რელიგიის წარმოშობის ანიმისტურ თეორიას ამჟამად მხოლოდ ისტ. მნიშვნელობა აქვს; ა., როგორც ყოველგვარი რელიგიისათვის დამახასიათებელი სულების არსებობის შესახებ რწმენის მომცველი ცნება, აღიარებულია თანამედროვე მეცნიერებაში.

საზღვარგარეთულ ლიტ-რაში ხშირად ა-ის სახელწოდებით აერთიანებენ აფრ., სამხრ. ამერ., ოკეანიის მკვიდრთა სხვადასხვა ტრად. რელიგიას, რაც ა-ის ტაილორისეული გაგებიდან მომდინარეობს და არ არის მეცნიერულად მართებული.

*ლიტ.*: ენგელსი ფ., ლუდვიგ ფოიერბახი და კლასიკური გერმანული ფილოსოფიის დასასრული, თბ. 1970; Лафарг П., Происхождение и развитие понятия души, пер. с нем., М., 1923; Тэйлор Э., Первобытная культура, пер. с англ., М., 1939; Эншлен Ш., Происхождение религии, пер. с франц., М., 1954.

*გ. თევზაძე, ი. სურგულაძე.*

**ანინა** (Anina), ქალაქი დას. რუმინეთში, ბანატის მთებში, კარაშ-სევერინის ჟუდეცში. დაახლ. 12 ათ. მცხ. უძველესი სამთო-სამრეწვ. ცენტრი. დაარსდა კოქსვადი ქვანახშირის დამუშავებასთან დაკავშირებით. ქვანახშირის მაღაროები (ამარაგებენ რეშიცის კოქსქიმ. ქ-ნას), ლითონისა და ხე-ტყის დასამუშ. საწარმოები: სამთო-კლიმ. კურორტი და სპორტის ზამთრის სახეობათა ცენტრი.



ანისი. აბულამრენცის ეკლესია. X ს. II ნახევარი.

**ანიონი** (ბერძნ. ana—ზევით, აღმა და iōn—მავალი), უარყოფითად დამუხტული იონი; ელექტრულ ველში მოძრაობს დადებითი ელექტროდისაკენ — ანოდისაკენ (იხ. აგრეთვე *იონები*).

**ანიონიტები,** წყალსა და ორგ. გამხსნელებში პრაქტიკულად არახსნადი, ბუნებრივი ან ხელოვნური მყარი მასალა (პოლიელექტროლიტები), რ-საც თავისი უარყოფითი იონების გაცვლის უნარი აქვს (იხ. აგრეთვე *იონიტები*).

**ანიონური პოლიმერიზაცია,** იხ. სტ. *პოლიმერიზაცია*.

**ანისი,** ანი, ციხესიმაგრე და ქალაქი შუა საუკ. სომხეთში, მდ. ახურიანის (არფა-ჩაის) მარჯვენა ნაპირზე (ამჟამად თურქეთის ტერიტ., ყარსის ვილაიეთი). ვარაუდობენ, რომ სახელი ეწოდა მაზდეანური ღვთაება *ანაჰიტას* ტაძრის მიხედვით. ა. ისტ. წყაროებში იხსენიება V ს-იდან. V—VIII სს-ში ა. სომეხთა მთავრების კამსარაკანების სამფლობელო იყო. VIII ს-იდან არაბთა სახალიფომ დაიმორჩილა. 961-იდან *ბაგრატუნების* სატახტო ქალაქი გახდა (იხ. *ანისის სამეფო*). X—XIII სს-ში ა. 100 ათახამდე მცხოვრებს ითვლიდა და სომხეთის უდიდესი ეკონ., პოლიტ. და კულტ. ცენტრი იყო. 1044, როდესაც ა-ის მეფე გაგიკ II ბიზანტიაში გაიწვიეს, საქართველოს მომხრე სომეხთა დასმა ქალაქი ბაგრატ IV-ს გადასცა. 1045 ა. ბიზანტიამ დაიმორჩილა. 1064 სელჩუკებმა დაიპყრეს და ააოხრეს, 1072 *შედადიანებმა* გამოისყიდეს თავიანთ სამფლობელოდ.

დავით აღმაშენებლის მიერ საქართველოდან თურქების განდევნის შემდეგ ა-ის სომხური მოსახლ. ზედაფენებში ისევ იჩინა თავი ძლიერსა და მზარდ საქართვ. სამეფო-



ანისის კათედრალური ტაძარი, 989—1001.

30. ქსე, ტ. 1


ანისული: 1. ყვავილებიანი ტოტი; 2. ფესვი; 3. ნაყოფი.


ნ. ანიჩკოვი.

ში შესვლის მისწრაფებამ. 1124 ა-ის მოქალაქეთა წარმომადგენლებმა საქართვ. მეფეს ქალაქის ჩაბარება შესთავაზეს. იმავე წელს დავით აღმაშენებელმა ა-ზე გაილაშქრა, სომეხი მოსახლ. მხარდაჭერით სამი დღის ბრძოლის შემდეგ ქალაქი დაიკავა და საქართვ. სამეფოს შემოუერთა.

ამ დროიდან იწყება თითქმის საუკუნოვანი ბრძოლა ა-თვის ქართველებსა და თურქ-სელჩუკებს შორის. ა-ის დაკარგვა საგრძნობლად ასუსტებდა სელჩუკთა პოზიციებს ამიერკავკასიაში. საქართვ. სამეფოსათვის კი ამ ქალაქს დიდი სამხ.-სტრატეგიული და ეკონ. მნიშვნელობა ჰქონდა. დავით აღმაშენებლის გარდაცვალების შემდეგ ა. საქართვ. ყმადნაფიცობის პირობით კვლავ დაუბრუნდა შედადიანებს, რ-ებიც შემდგომში მხოლოდ ნომინალურად ექვემდებარებოდნენ საქართვ. მეფეს. 1153—54 ა-ზე გამოილაშქრა არზრუმის ამირა სალდუხმა. საქართვ. მეფე დემეტრე II-მ მტერი დაამარცხა და ქალაქი ადრინდელი პირობით შედადიანებს დაუტოვა. 1161 შედადიანთა მმართველობით უკმაყოფილო ა-ის მოსახლეობა აჯანყდა. საქართვ. მეფე გიორგი III-მ ქალაქის გამგებლად თავისი მოხელე დანიშნა.

1163 ა-თვის ბრძოლა დაიწყო სამხრ. აზერბ. და ირანის ათაბაგმა შამს ალდინ ილდეღიზმა, რ-იც თავისი მოკავშირეებით 4 წლის განმავლობაში უტევდა ქალაქს. გიორგი III იძულებული გახდა ა. ყმადნაფიცობის პირობით კვლავ შედადიანებისათვის გადაეცა, მაგრამ ასეთი ვითარება მიუღებელი იყო საქართვ. ხელისუფლებისათვის. 1174 გიორგიმ დაატყვევა შედადიანი მმართველი და ა. ივანე *ორბელს* გადასცა სამმართველოდ. ამას მუსლიმან მფლობელთა საპასუხო გამოლაშქრება მოჰყვა. მტერი თავს დაესხა ა-ს, დაარბია შირაკის ველი, მაგრამ დამარცხდა და უკუიქცა. 1175 ა. ისევ შედადიანთა ხელში გადავიდა. 1199 ქართ. ლაშქარმა საბოლოოდ გაათავისუფლა ა. მაჰმადიან მფლობელთაგან. ამიერიდან ა. ჩრდ. სომხეთთან ერთად უშუალოდ საქართვ. სამეფოს შემადგენლობაში შევიდა. 1236 ა. მონღოლებმა აიღეს და ჰულაგუიანთა პირად სამფლობელოდ („ხასინჯუ") აქციეს. ა-მა თანდათან დაკარგა თავისი ადრინდელი მნიშვნელობა. გადმოცემით, 1319 მიწისძვრას საბოლოოდ გაუნადგურებია ქალაქი. მის ნანგრევებზე XVI ს-ში თურქული სოფელი გაშენდა. 1878 ა. რუსეთის იმპერიაში შევიდა. I მსოფლიო ომის შემდეგ კვლავ თურქეთი დაეპატრონა.

1892—93, 1904—16 აკად. ნ. მარის ხელმძღვანელობით დაწყებულმა ა-ის არქეოლ. გათხრებმა გამოავლინა ქალაქის ციტადელი, წარჩინებულთა სასახლეები, სასტუმროები, ტაძრები და სხვ. ა-ის მნიშვნელოვანი ძეგლებია: აკროპოლისის სასახლის ბაზილიკა (VII ს.), ქალაქის კოშკებიანი კედლები (989; XI — XIII სს-ში იგი მრავალგზის შეუკეთებიათ; შემორჩენილია ნანგრევები), 989 — 1001 აგებული გრანდიოზული კათედრალური ტაძარი (სამნავიანი ბაზილიკა გუმბათით) და 1001—10 აშენებული სამიარუსიანი მრგვალი ტაძრის მაძიკაშენის ნანგრევები (ორივე ხუროთმოძღვარ თრდატისა). აქვე იპოვეს გაგიკ I-ის უნიკალური ქანდაკება ეკლესიის მოდელით ხელში (ამჟამად დაკარგულია); აბულამრენცის (X ს.) და მაცხოვრის (1036) მრავალაფსიდიანი ეკლესიები, XII—XIII სს. საერო ნაგებობანი. ტიგრან ონენცის ეკლესია (1215), ამირა მანუჩეს დროის (XI ს.) მეჩეთი და მინარეთი. ა-ში იყო ქართული ეკლესია ასომთავრული წარწერებით (იხ. *ანისის ქართული წარწერა*).

*წყარო*: ისტორიანი და აზმანი შარავანდედთანი, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 2, თბ., 1959; ცხოვრება მეფეთ-მეფისა დავითისი, იქვე, ტ. 1, თბ., 1955.

*ლიტ.*: ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 2—3, თბ., 1965—66; М а р р Н. Я., Ани. Книжная история города и раскопки на месте городища, Л.—М., 1934. *მ. ლორთქიფანიძე.*

**ანისის სამეფო,** სომხური ფეოდალური სახელმწიფო (886—1045). დედაქალაქი— *ანისი* (961-იდან). მმართველი დინასტია— *ბაგრატუნები*. ა. ს. აერთიანებდა სომხეთის უმეტეს ნაწილს (შირაკი, აირარატი, არშარუნიქი, ვანანდი, გუგარქი, სიუნიქი). პირველ ხანებში ა. ს-ს ეკუთვნოდა ვასპურაკანი და სომხეთის სამხრეთით წარმოქმნილი არაბ. საამიროები. ა. ს-მ განვითარების მწვერვალს მიაღწია მეფე *გაგიკ I-ის* (990—1020) დროს. ა. ს-ში განვითარებული იყო ხელოსნობა და ვაჭრობა, მაღალ დონეზე იდგა მიწათმოქმედება. ეკონ. აღმავლობასთან ერთად ვითარდებოდა კულტურა, მეცნიერება, ლიტ-რა, ხელოვნება. ფეოდ. ექსპლუატაცია ხშირად იწვევდა გლეხებისა და ხელოსნების მღელვარებას. უდიდესი ანტიფეოდ. აჯანყება იყო *თონდრაკელების* მოძრაობა (IX ს. ბოლო — X ს. I ნახ.). X ს-ში ფეოდ. დაქუცმაცების გზაზე დამდგარ ა. ს-ს ვასალურ სახელმწიფოებად გამოეყვნენ *ვასპურაკანის სამეფო* (908), *ყარსის სამეფო* (963), *სიუნიქის სამეფო* (970) და *ტაშირ-ძორაგეტის* სამეფო (978). კლასობრივი ბრძოლის გამწვავებამ, შინაფეოდ. აშლილობამ და საგარეოპოლიტ. მდგომარეობის გაუარესებამ გაადვილა ბიზანტ. ექსპანსია. 1045 ბიზანტიის ლაშქარმა ქ. ანისი აიღო და შირაკის ოლქი დაიკავა. ა. ს. დაეცა.

*ლიტ.*: История армянского народа, ч. 1, Ер., 1951; Մ ա ն ա ն դ յ ա ն Հ., Քննական տեսություն հայ ժողովրդի պատմության, հ. 3, Ե., 1952: *ლ. ჯანაშია.*

**ანისის ქართული წარწერა 1218,** საქართვ. კათალიკოსის ეტიფანეს განაჩენის ტექსტი, რ-იც მოთავსებული ყოფილა ანისის ქართ. მართლმადიდებლური ეკლესიის კედელზე. აღმოაჩინა ნ. მარმა 1910, ანისის არქეოლ. გათხრების დროს. განაჩენი გამოტანილია ანისის მართლმადიდებელ მოსახლეობასა და ანელ ხუცესთა შორის ატეხილი დავის გამო. წარწერა მოგვითხრობს, რომ დავა გამოიწვია ანისის სამღვდელოების მიერ ანელი მართლმადიდებელი ქართ. და სომხ. მრევლისათვის საეკლ. მისაცემელთა (ჯვრისწერისას, ნათლობისას, წესის აგებისას) გადიდებამ. უკმაყოფილო მრევლი პროტესტის ნიშნად ზოგჯერ წირვა-ლოცვასაც აღარ ესწრებოდა. გამწვავებული ურთიერთობის მოგვარება სცადა საქართვ. კათალიკოსმა ეტიფანემ. იგი იძულებული გახდა დაეგმო ხუცების საქციელი და შეემცირებინა საეკლ. მისაცემელთა ოდენობა. ეტიფანეს განაჩენს ხელს აწერს ანისის სომეხი ეპისკოპოსი გრიგოლი და ქალაქის ამირა ვაჰრამი.


ანისის ქართული წარწერა. 1218 წ.

ა. ქ. წ. იმდროინდელი სოც.-ეკონ. ურთიერთობის მნიშვნელოვანი წყაროა. წარწერა ცხადყოფს, რომ საქართვ. სახელმწიფოში შემავალი არაქართ. ტერიტორიების მართლმადიდებლური ეკლესიები იერარქიულად ქართლის კათალიკოსზე იყო დამოკიდებული.

*ლიტ.*: ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., სოციალური ბრძოლის ისტორია საქართველოში IX—XIII სს-ში, მის წგნ.: ქართველი ერის ისტორია, წგნ. 3, თბ., 1966; Д о н д у а В. Д., К социально-экономической жизни средневековой Грузии по Анийской надписи (1218) Епифания, კრ.: Академия наук СССР академику Н. Я. Марру, М.—Л., 1935; М а р р Н. Я., Надпись Епифания, католикоса Грузии, «Известия Академии наук», 1910. *მ. ბერძნიშვილი.*

**ანისული** (Anisum), ერთწლოვან ბალახოვან მცენარეთა გვარი ქოლგოსანთა ოჯახისა. ქვედა ფოთლები მთლიანი აქვს, თირკმლის ფორმისა, ზედა — ფრთისებრი; ყვავილი — თეთრი, ნაყოფი კვერცხისებრი და ძნელად გასახსნელი. ცნობილია ორი სახეობა. ველურად იზრდება ხმელთაშუაზღვისპირეთში. კულტივირებულია სამხრ. ევროპაში, აზიაში, ჩრდ. აფრიკაში, სამხრ. ამერიკაში, სსრკ-ში. სსრკ-ში გავრცელებული სახეობა — ჩ ვ ე უ ლ ე ბ რ ი ვ ი ა. — Anisum vulgare (Pimpinella anisum) ეთერზეთოვანი მცენარეა, აქვს სწორმდგომი 25—60 *სმ* სიმაღლის ღერო. რთულ ქოლგებად შეკრებილი თეთრი ყვავილები; მისი ქვედა, შუა და ზედა ფოთლები მკვეთრად განსხვავდება ერთმანეთისაგან. ნაყოფი ტყუპთესლურაა. ვეგეტაციის პერიოდი 110—130 დღეს გრძელდება. ჩვეულებრივი ა. მედიცინაში იხმარება ნაყენის, ვაჟინის, ა-ის ზეთის, ნიშადურ-ანისულის წვეთებისა და სხვ. სახით. მისი მშრალი ნაყოფი 2,2—3,2% ეთეროვან და 18—20% ცხიმოვან ზეთს შეიცავს; იყენებენ სანელებლად კვების მრეწველობაში, ნარჩენს კი—ცხოველის საკვებად. მოსავლიანობა *ჰა*-ზე 12 *ც*. სსრკ-ში ადგილობრივი ჯიშებიდან გავრცელებულია — ვორონეჟული, სელექციურიდან— ალექსეევკური.

**ანისულის ხე,** ს ა მ კ უ რ ნ ა ლ ო ს ა ს ა ფ რ ა ს ი (Sassafras officinale), მერქნიანი მცენარე დაფნისებრთა ოჯახისა. 12—15, იშვიათად 24—27 *მ* სიმაღლის ხე, ზოგჯერ ბუჩქი. მორიგეობით განლაგებული ფოთლები წაგრძელებული ან უკუკვერცხისებრი აქვს, ყვავილი — მოყვითალო-მწვანე, ნაყოფი — კენკრა. მისი სამშობლოა ჩრდ. ამერიკა. ფოთოლმცვივანია. ხის გამძლე და სურნელოვანი მერქნისაგან ამზადებენ ავეჯს, ნავებს, რკინიგზის შპალებს, ბოძებს, კასრებსა და სხვ. მერქნისაგან მიიღება შარდსადენი საშუალებაც, ხოლო ფესვები შეიცავს 9%-მდე ეთეროვან ზეთსა და 58%-მდე მთრიმლავ ნივთიერებას, რ-ებსაც მედიცინასა და პარფიუმერიაში იყენებენ. ა. ხ. დეკორ. მცენარეა, გაშენებულია სოხუმის ბაღებში, თუმცა ზამთარგამძლეობის გამო შესაძლებელია მისი კულტივირება საქართვ. სხვა რ-ნებშიც. ზოგჯერ მარადმწვანე *ბადიანსაც* ა. ხ-ს უწოდებენ. *მ. სახოკია.*

**ანიუი,** მდინარე რსფსრ მაგადანის ოლქში, მდ. კოლიმის მარჯვ. შენაკადი. წარმოიქმნება დიდი და პატარა ა-ს შეერთებით, რ-ებსაც სათავე ანადირის ზეგანზე აქვთ. საკუთრივ ა-ს სიგრძე 8 *კმ*, დიდი ა-სა — 693 *კმ*, პატარა ა-სა — 738 *კმ*. აუზის ფართ. 107 ათ. *კმ*². საზრდოობს თოვლისა და წვიმის წყლით. წყალდიდობა მაის-ივნისში იცის. 9 თვე გაყინულია. ა-ს სისტემას იყენებენ სანაოსნოდ, ხე-ტყის დასაცურებლად, თევზსაჭერად, სამთო მრეწვ. წყლით მოსამარაგებლად.

**ანიშხწარა,** ტბა აფხ. ასსრ-ში, ბიჭვინთის კონცხზე. ზ. დ. 0,6 *მ*. სიგრძე 0,2 *კმ*, სიგანე 0,15 *კმ*, სარკის ფართ. 0,03 *კმ*². მაქს. სიღრმე 4,3 *მ*. ტბა მოქცეულია სანაპირო დიუნებს შორის. თითქმის მთლი-

ანად დაფარულია წყლის მცენარეულობით. სანაპირო დაჭაობებულია. *ი. აფხაზავა.*

**ანიჩკოვი** ნიკოლოზ ნიკოლოზის ძე [22. X (3. XI). 1885, პეტერბურგი, — 7. XII. 1964, ლენინგრადი], საბჭ. პათომორფოლოგი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1939), სსრკ მედ. მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1944) და პრეზიდენტი (1946—53). სამედ. სამსახურის გენერალ-ლეიტენანტი. 1909 დაამთავრა პეტერბ. სამხ. სამედ. აკადემია. 1920—1946 იყო იმავე აკად. პროფესორი, 1920-იდან სსრკ მედ. მეცნ. აკად. ექსპერ. მედიცინის ინ-ტის პათოლ. ანატომიის განყ-ბის გამგე. მისი ნაშრომები ძირითადად სისხლძარღვთა პათოლოგიას ეხება. აღსანიშნავია ა-ის ნაშრომები ათეროსკლეროზის, რეტიკულურ-ენდოთელიუმური სისტემის მორფოლოგიისა და ფუნქციის შესახებ. მან ახლებურად გააშუქა ინფექციურ დაავადებათა პათოლოგიის და ავტოინფექციის საკითხები. იყო სსრკ უმაღლესი საბჭოს II მოწვევის დეპუტატი. მიენიჭა სსრკ სახელმწ. პრემია (1942), ი. მეჩნიკოვის სახ. პრემია (1952). დაჯილდოებულია 3 ლენინის ორდენით, სხვა ორდენებითა და მედლებით.

*თხზ* : Учебник патологической физиологии, 4 изд., Л., 1938; Учение о ретикуло-эндотелиальной системе, М.—Л., 1930; Физиология и патология сердечнососудистой системы, Л., 1941.

*ლიტ* : Николай Николаевич Аничков, М.—Л., 1950 (Материалы к биобиблиографии учёных СССР. Серия медицинских наук, в. 1).

**ანიჩკოვი** სერგეი ვიქტორის ძე [დ. 8(20). IX. 1892, პეტერბურგი], საბჭ. ფარმაკოლოგი. სსრკ მედ. მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1950), სოციალ. შრომის გმირი (1967). 1918 დაამთავრა პეტროგრ. სამედ. ინ-ტი. 1924—37 იყო სამხ. სამედ. აკადემიის, ხოლო 1945-იდან ლენინგრ. სანჰიგიენის სამედ. ინ-ტის პროფესორი, 1948-იდან სსრკ მედ. მეცნ. აკად. ექსპერ. მედიცინის ინ-ტის ფარმაკოლოგიის განყ-ბის ხელმძღვანელია. ა-ის შრომათა უმეტესობა გულ-სისხლძარღვთა და ნერვული სისტემების ფარმაკოლოგიის საკითხებს ეხება. მისი ხელმძღვანელობით შეიქმნა მრავალი ახალი სამკურნ. ნივთიერება (დიბაზოლი, პარამიონი და სხვ.). ფიზიოლოგთა XX საერთაშ. კონგრესზე (1956) ა. აირჩიეს ფარმაკოლოგთა საერთაშ. საბჭოში. ჰელსინკისა და კარლის (პრაღა) უნ-ტების საპატიო დოქტორი. სსრკ სახელმწ. პრემია (1951). დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენითა და მედლებით.

*თხზ.*: Учебник фармакологии, Л., 1955 (თანაავტ.: М. Л. Беленький); Фармакотерапия сердца в свете экспериментальной фармакологии, «Клиническая медицина», 1936, т. 14, № 8.

**ანიჰილაცია და ნაწილაკ-ანტინაწილაკის წყვილის წარმოქმნა** (ლათ. annihilatio—სიტყვასიტყვით მოსპობა, გაქრობა), ფიზიკაში ა ნ ი ჰ ი ლ ა ც ი ა ეწოდება ნაწილაკისა და მისი შესაბამისი ანტინაწილაკის ელექტრომაგნ. გამოსხივებად — ფოტონებად ან სხვა რაიმე ნაწილაკებად — სხვადასხვა ბუნების მქონე ფიზიკური ველების კვანტებად გარდაქმნის პროცესს (იხ. *ფიზიკური ველები*). წ ყ ვ ი ლ თ ა წ ა რ მ ო ქ მ ნ ა ანიჰილაციის შებრუნებული პროცესია, რ-ის დროსაც ელექტრომაგნ. ან სხვა ველების ურთიერთქმედების შედეგად ერთდროულად წარმოიშობა ნაწილაკი და მისი ანტინაწილაკი; მაგ., ელექტრონისა და მისი ანტინაწილაკის—პოზიტრონის შეჯახებისას შეიძლება მათი მოსპობა ორი ფოტონის (გამა-კვანტის) ერთდროული წარმოშობით; პროტონისა და ანტიპროტონის შეჯახებას შეუძლია გამოიწვიოს მათი ურთიერთმოსპობა, რასაც თან ახლავს რამდენიმე, გაცილებით უფრო მსუბუქი ნაწილაკის, ბირთვული ველის კვანტების—$\pi$-მეზონების წარმოშობა. დიდი ენერგიის მქონე გამა-კვანტს ატომის ბირთვის ელექტრულ ველთან ურთიერთქმედებისას შეუძლია წარმოქმნას ელექტრონ-პოზიტრონის წყვილი. მაშასადამე, მატერიის მოსპობა ან, თვითნებურად წარმოშობა კი არ ხდება, არამედ ნაწილაკთა უ რ თ ი ე რ თ გ ა რ დ ა ქ მ ნ ა. ამ ურთიერთგარდაქმნებს საფუძვლად უდევს ენერგიის, მოძრაობის რაოდენობის (იმპულსის), მოძრაობის რაოდენობის მომენტის, ელექტრული მუხტის, *ლეპტონების* და *ბარიონების* რიცხვთა შენახვის კანონები (იხ. *შენახვის კანონები*). ა. და ნ.-ა. წ.წ-ის შესაძლებლობა, აგრეთვე ანტინაწილაკების არსებობა თეორიულად იწინასწარმეტყველა ინგლ. ფიზიკოსმა პ. დირაკმა 1930, რაც გამომდინარეობს მის მიერ განვითარებული ელექტრონის თეორიიდან. 1932 ამერ. ფიზიკოსმა კ. ანდერსონმა ექსპერიმენტულად დაამტკიცა პოზიტრონების არსებობა *კოსმოსურ სხივებში*. 1933 ირენ და ფრედერიკ ჟოლიო-კიურიები დააკვირდნენ მაგნ. ველში მოთავსებულ *ვილსონის კამერაში* ელექტრონ-პოზიტრონების წარმოქმნას კრიპტონის ბირთვის ელექტრულ ველთან გამა-კვანტების ურთიერთქმედებისას. იმავე წელს მეცნიერებმა სარწმუნოდ აღრიცხეს ელექტრონ-პოზიტრონის ანიჰილაციის შემთხვევები. ა. და ნ.-ა. წ. წ-ის თანამედროვე გაგების შესაძლებლობას იძლევა *ველის კვანტური თეორია*. ა. და ნ.-ა. წ.წ-ის აღმოჩენა მარტო ფიზ. თვალსაზრისით როდია საინტერესო. მას დიდი ფილოს. მნიშვნელობაც აქვს.

**ანკარა** (Ankara, ყოფ. ა ნ გ ო რ ა, ძვ. ბერძნ. ა ნ კ ი რ ა), თურქეთის დედაქალაქი, ანკარის ვილაიეთის ადმ. ცენტრი. გაშენებულია ცენტრ. ანატოლიის ზეგანზე, ზ. დ. 891 *მ*, მდ-ების ანკარისა და ჩუბუქის შესართავთან. ჰავა კონტინენტურია. იანვ. საშ. ტემპ-რა — 0,7°C, ივლ. 23,2°C. ნალექები 340 *მმ* წელიწადში. მოსახლ. რაოდენობით ქვეყნის მეორე ქალაქია (სტამბოლის შემდეგ) — 1,4 მლნ. მცხ. (1972; 30 ათ. მცხ., 1920). ა. ქვეყნის პოლიტ., ეკონ. და კულტ. ცენტრია; გზატკეცილებით უკავშირდება ვილაიეთების ცენტრებს, სარკინიგზო ხაზებით — ქ-ებს ზონგულდაქს, სამსუნს (შავი ზღვა), სტამბოლს, იზმითს (ბოსფორი და მარმარილოს ზღვა), იზმირს (ეგეოსის ზღვა), მერსინს, ისქენდერუნს (ხმელთაშუა ზღვა) და სსრკ—თურქეთის საზღვარს. ა-ზე გადის ადგილ. და საერთაშ. მნიშვნელობის საჰაერო ტრასები (ესენბოღის აეროპორტი).

ა-ის მმართველობის ორგანოა მუნიციპალური მეჯლისი, რ-საც ირჩევს ქალაქის მოსახლ. 4 წლით, მის თავ-რეს ნიშნავს შინაგან საქმეთა სამინისტრო და ამტკიცებს პრეზიდენტი.

ა. დააარსეს ფრიგიელებმა ძვ. წ. VII ს-ში. შედიოდა რომის, შემდეგ ბიზანტ. იმპერიაში. XI ს-ში დაიპყრეს თურქ-სელჩუკებმა, 1354 — თურქ-ოსმალებმა. ა-თან გაიმართა ცნობილი *ანგორის ბრძოლა 1402*. 1919-იდან ა. თურქი ხალხის ეროვნ.-განმათ. მოძრაობის ცენტრია, ხოლო მონარქიის დამხობის შემდეგ—რესპ. დედაქალაქი (1923 წ. 29 ოქტ.).

ა-ში არის სამხ. (საავიაციო, თოფ-იარაღის), ტრაქტორამწყობი, ელექტროტექ., სალტეების, ცემენტის, მინის და სხვ. ქ-ნები. განვითარებულია საფეიქრო (განსაკუთრებით შალის), კვების, ტყავის, ხის დასამუშ. მრეწველობა, შემორჩენილია ხელოსნური წარმოება (უმთავრესად ხალიჩების დამზადება).

ა. დიდი სავაჭრო ცენტრია. უმთავრესად ვაჭრობენ თივთიკით (ანგორული თხის მატყლით), მარცვლეულით, პირუტყვით.

ქალაქის ძველ ნაწილში შემორჩენილია ხუროთმოძღვრული ძეგლები: კორინთული სტილის ტაძარი (II ს.), რომაული თერმების ნანგრევები (III ს.), ფრესკებიანი სამარხი (IV ს.), ციტადელი, იულიანეს 17 *მ* სიმაღლის სვეტი, შემკული ბიზანტ. მცენარეულსახეებიანი კაპიტელით (IV ს.); XII — XVII სს. მეჩეთები: ალაედინის, არსლან-ხანის, ჰაჯი ბაირამის, აჰმედ-ფაშას (იენიჯამი, არქიტ. სინანი) და სხვ. არქეოლ. მუზეუმი, სადაც პროტოხეთური და ხეთური ხელოვნ. ნიმუშთა უმდიდრესი კოლექციებია თავმოყრილი. ძვ. ქალაქის სამხრ-ით შენდება სწორად დაგეგმარებული თანამედროვე ქალაქი მრავალსართულიანი სახლებით და მწვანეში ჩაფლული კოტეჯებით. თანამედროვე ნაგებობათაგან აღსანიშნავია ქემალ ათათურქის მავზოლეუმი (1944—53, არქიტექტორები ე. ონათი და ო. არადი), პრეზიდენტის სასახლე, თეატრი. ა-ში არის უნ-ტი, კონსერვატორია, ეროვნ. ბ-კა და სხვ.

**ანკარა** (ყოფ. ქ რ ი ს ტ ე ს ი), სოფელი ონის რ-ნში (შეუბნის სოფსაბჭო), მდ. რიონის მარცხ. მხარეს. ზ. დ. 1220 *მ*, ონიდან 4 *კმ*; ხირხონისის კოლ-ბა (მემინდვრეობა, მეცხოველეობა). საშ. სკოლა ქ. ონში.

**ანკარა** (Natrix), გველების გვარი *ანკარასებრთა* ოჯახისა. აერთიანებს 60-მდე სახეობას. მათგან სსრკ-ში გვხვდება 4, საქართველოში კი — 2 სახეობა: წყლის ა. (N. tessellata), და ჩვეულებრივი ა. (N. natrix).

**ანკარასებრნი** (Colubridae), ქვეწარმავლების ოჯახი გველების რიგისა. აერთიანებს როგორც დიდი (3,5 *მ*), ისე მცირე (10—15 *სმ*) ზომის უშხამო და შხამიან გველებს (მაგ., ხვლიკიჭამია გველი, კატისთვალა გველი და სხვ. — შხამიანია). გვხვდება ყველა კონტინენტზე (ანტარქტიდის გარდა). მოიცავს 1000-მდე სახეობას. მათგან სსრკ-ში გვხვდება — 37, საქართველოში — 14. ცნობილი გვარებია: *ანკარა, მცურავი, ეირენისი, სპილენძა* და სხვ. ბინადრობენ ძირითადად ხმელეთზე; ზოგი მჭიდროდ არის დაკავშირებული წყალთან. იკვებებიან კვერცხებით, პატარა ხერხემლიანებით, მწერებით, ობობასნაირებით, ჭიებით და სხვ. ა-თა უმრავლესობა კვერცხმდებელია, არიან კვერცხცოცხლადმშობი ფორმებიც.




ანკარასებრნი: 1. ამურის მცურავი; 2. წენგოსფერი მცურავი; 3. ჩვეულებრივი ანკარა.

**ანკერი** (გერმ. Anker — ღუზა), 1. *საათის* სასხლეტი მექანიზმის ნაწილი. ა. ფოლადის ან თითბრისაა და ფორმით ღუზას ჩამოჰგავს; შემოიღო ინგლ. მესაათემ უ. კლემენტმა 1675. ა-იდან წარმოდგა სახელწოდებები: ანკერული სასხლეტი (სასვლელი) და ანკერული საათი. 2. ღუზის ფორმის სამაგრი დეტალი (ფოლადის საბმური, ანკერჭანჭიკი). იყენებენ წყობაში ქვის ნაწილების ურთიერთდასამაგრებლად, აგრეთვე მანქანა-დანადგარების, ანძებისა და სხვ. საძირკველზე მისამაგრებლად; სამაგრის ნაირსახეობა სამთო საქმეში — იხ. *ანკერული სამაგრი*. 3. ზოგიერთ ქვეყანაში ღვინის ძველებური საწყაო (33—40-ლიტრიანი). 4. სასმელი წყლის ან ღვინის, ძმრისა და სხვ. შესანახი პატარა კასრი გემზე.

**ანკერიტი,** მინერალი, ქიმ. შედგენილობა $Ca(Mg,Fe)[CO_3]_2$, ზოგჯერ $Mn^{2+}$ და







ანკერული სამაგრი: ა—ანკერებით გამაგრებული გვირაბი: 1. ღერო; 2. გამჭედი თავი; 3. საყელური; 4. ქანჩი. ბ—ანკერის თავის გაჭედვა სოლით: 1. გაჭედვამდე; 2. გაჭედვის შემდეგ. გ—ანკერის თავის გაჭედვა სეგმენტებით: 1. ანკერის კონუსური თავი; 2. შპურში მოთავსების წინ; 3. გაჭედვის შემდეგ.




ანკესობა. ნემსკავი.

$Co^{2+}$ მინარევით. სახელი ეწოდა ავსტრ. მინერალოგ მ. ანკერის პატივსაცემად. ა. დოლომიტის ჯგუფის რთული კარბონატია, კრისტალდება *ტრიგონულ სინგონიაში*. კრისტალები რომბოედრული აქვს, აგრეგატები—მარცვლოვანი. თეთრია ან ნაცრისფერი. სიმაგრე მინერალ. სკალით—3,5, სიმკვრივე—2900—3200 *კგ/მ*³. ზოგ პოლიმეტალურ და რკინის კარბონატულ მადანში თანამგზავრი მინერალია.

**ანკერული სამაგრი,** შ ტ ა ნ გ უ რ ი ს ა მ ა გ რ ი, იყენებენ გვირაბის ჭერის ან გვერდების ქანის განშრევებისა და ჩამოქცევის თავიდან ასაცილებლად (ნახ. ა). ა. ს-ის მთავარი ელემენტია ლითონის, იშვიათად ხის, ღერო (სიგრძე 0,7—3 *მ*-მდე). ღეროს ჩაჭრილ ბოლოს მოარგებენ სოლს და შპურში ჩასვამენ. ღეროს მეორე ბოლოზე დარტყმით სოლი შედის ღეროს განაჭერში და ანკერის თავი შპურში იჭედება (ნახ. ბ). იყენებენ სამაგრის გაჭედვის სხვა ხერხსაც (ნახ. გ.): ღეროს კონუსურ ბოლოზე სეგმენტებს მოარგებენ და შპურში ჩასვამენ, თავისუფალ ბოლოზე ქანჩს მოუჭერენ, ღერო დასრიალდება, სეგმენტები გაიშლება და ქანში გაიჭედება. ცნობილია აგრეთვე რკინაბეტონის ა. ს. — ფოლადის ღეროს სვამენ პლასტიკური ბეტონით ამოვსებულ შპურში. *ი. ზურაბიშვილი.*

**ანკესობა,** თევზის ჭერა ანკესით (ნემსკავით). თევზის ჯიშის, წყალსაცავის, სეზონის და სხვ. გათვალისწინებით ანკესობენ ჩვეულებრივი ა ნ კ ე ს ი თ, ჩ ა ლ ქ ი თ, *სპინინგით* და ა. შ. ანკესის სახესხვაობანი ფართოდ არის გამოყენებული სამრეწველო თევზჭერაშიც. თევზის ჯიშის მიხედვით იყენებენ სხვადასხვა სატყუარს (ჭიაყელას, კალიას, მატლს, მწერების ჭუპრებს, წვრილ თევზს, ზეთში ამოვლებულ პურს, წვრილ წყალმცენარეებს და სხვ.). ხმარობენ აგრეთვე მწერების (ბუზის, ხოჭოს, კალიის) იმიტაციას. იმისათვის, რომ თევზი ა-ის ადგილას შეგროვდეს, თევზაობამდე 1—2 დღით ადრე წყალში ყრიან მოხარშულ ხორცის ნაჭრებს, ხორბლის, სიმინდის, ქერის, ჭვავის დამბალ მარცვლებს, ჭიაყელებს და სხვ.

ანკესით თევზის ჭერას ადამიანი ჯერ კიდევ ქვის ხანაში მისდევდა. საქართველოში განათხარ მასალაში ძვლის ანკესი გვხვდება ნეოლითის, ლითონისა კი — ბრინჯაოს ხანიდან. თევზაობის სეზონისა და თევზის ჯიშის მიხედვით საქართვ. სხვადასხვა კუთხეში ა-ის სხვადასხვა წესი და ანკესის მრავალი სახეობაა დამოწმებული, რაც ანკესით თევზის ჭერის ხანგრძლივ ტრადიციებზე მიუთითებს.

ჩვეულებრივი ანკესი მარტივი თევზსაჭერი ხელსაწყოა, რ-იც შედგება საკუთრივ ანკესის, მასზე გამობმული ძაფისა და ტარისაგან. ძაფზე ამაგრებენ ჩალის ღეროს ან კორპს, რომ ა. წყალში ბოლომდე არ ჩაიძიროს, ქვემოთ კი სიმძიმისათვის ტყვიას ან კენჭს ჰკიდებენ. საქართველოში პატარა ანკესით (ნემსკავით) იჭერენ წვრილ თევზს (კალმახი, წვერა, ღორჯო და სხვ.), ხოლო დიდი ანკესით ანუ ჩანგლით (ძვ. ს ა მ ჭ ე დ უ რ ი) — ორაგულს, ზუთხს, ღლავს და სხვ. ანკესები არის ერთ-,ორ- ან სამკაუჭიანი. ძველად ანკესებს ლესავდნენ და ზედ ქონს უსვამდნენ. ასეთ ანკესს თავნაბრუნები ანკესი ერქვა. ა-ისას დიდი მნიშვნელობა აქვს ანკესის მკედს. იგი ისეთი ფერის უნდა იყოს, რომ თევზი წყალში ვერ ამჩნევდეს. ძველად ამ მიზნით იყენებდნენ მკედს, ლერწმის, უმთავრესად აბრეშუმის ძაფს (ამჟამად კაპრონს). საინტერესოა საანკესე მკედის დამზადების ძველი ხალხური წესი: პარკის დასახვევად გამზადებულ აბრეშუმის ჭიას შუაზე გადაზნექდნენ (ზოგჯერ აბრეშუმის ჭიას რამდენიმე ხნით წინასწარ ძმარში ათავსებდნენ); ჭიის სხეულიდან გადმონადენი სითხე პაერზე უწვრილეს აბრეშუმის ძაფებად იქცეოდა. ამ წესით დამზადებული საანკესე მკედი გამჭვირვალე და უფერული იყო.

ზოგჯერ თოკზე რამდენიმე ანკესს ჩამოკიდებენ და ღამით მდინარის ნაპირებს შორის გაჭიმავენ. ამ წესით დაგებულ ანკესებს ეწოდება „ერთი ყრა ანკესი“ (გურია), „გრძელთოკა ანკესი“ (ქართლი), „გაგება“ (იმერეთი). უფრო რთულია საზუთხე და საღლავე ანკესი (ჩალქი), რ-იც რამდენიმე ყრა ანკესისაგან შედგება. ანკესებს ძირზე გამოაბამდნენ კვატულებს (პატარა კვახებს). კვატულებს შუა გამავალი თევზი ანკესის წვერზე ეგებოდა. ანკესის საინტერესო სახეობაა ჭინო, რ-საც ლითონის ნაცვლად ოქროსფრად შეღებილი აბრეშუმისაგან ამზადებდნენ. როდესაც ძაფზე გამობმულ ჭინოს წყალში გადაისვრიდნენ, სარგანა (თევზის ჯიშია) დაედევნებოდა და დაიჭერდა, ჭინო კი წვრილ კბილებს შუა გამოედებოდა. ჭინოს ლაზები მხოლოდ სარგანაზე თევზაობის დროს ხმარობდნენ.

ა. დასვენებისა და გართობის ერთ-ერთი საუკეთესო საშუალებაა. ა. შეიძლება ყველა სახის წყალსაცავებში, ამასთან, დაცული უნდა იყოს წესები, რ-ებიც თევზის მარაგის დაცვისა და აღწარმოების მიზნით დაწესებულია სათანადო სახელმწიფო ორგანოების მიერ.

*ლიტ.*: ა ბ ე ს ა ძ ე ნ , მეაბრეშუმეობა საქართველოში, თბ., 1957; С а б а н е е в А. П., Жизнь и ловля пресноводных рыб, 2 изд., К., 1960. *ლ. მირიანაშვილი.*




ჩალქი.

**ანკეტირება** (<ფრანგ. enquête), კონკრეტული სოციალური გამოკვლევის ერთ-ერთი ტექ. მეთოდი. იყენებენ სოციოლოგიური, სოციალ-ფსიქოლოგიური, ეკონომიკური, დემოგრაფიული და სხვ. გამოკვლევების დროს. ა-ის პროცესში გამოსაკითხავი პირი (რესპონდენტი) წერილობით იძლევა პასუხს ანკეტის ფორმით წარდგენილ საგანგებო კითხვებზე.

კითხვები თავიანთი ფორმის მიხედვით არის ღია და დახურული, ხოლო შინაარსის მიხედვით — ობიექტური და სუბიექტური. ღია კითხვებზე რესპონდენტს შეუძლია ნებისმიერი პასუხი გასცეს, დახურულ კითხვებზე საპასუხოდ კი ირჩევს ანკეტაში წარმოდგენილ შესაძლო ვარიანტებიდან ერთ-ერთს. ობიექტური კითხვები იძლევა ცნობებს რესპონდენტის განათლების, ასაკის, ხელფასის და სხვ. ობიექტური მონაცემების შესახებ, სუბიექტური—რესპონდენტის მისწრაფებების, მოტივების, სოც. განწყობებისა და სხვ. შესახებ.

ა-ის ეფექტურობა დამოკიდებულია შემდგენლის დახელოვნებაზე. ანკეტის შედგენის ძირითადი წესებია: თემების ლოგიკური თანამიმდევრობა, კითხვების შესაბამისად უნდა იზრდებოდეს რესპონდენტის ინტერესიც, კითხვები არ უნდა იყოს ძალიან რთული და ინტიმური ხასიათისა, ფორმულირებისას აუცილებელია რესპონდენტთა განათლების დონის გათვალისწინება: კითხვების საერთო რაოდენობა დიდი არ უნდა იყოს, რომ რესპონდენტი არ დაღალოს და არ გააღიზიანოს.

მასობრივი ა-ის წინ ტარდება საცდელი ა. (50—100 პირზე), რათა გამოირიცხოს ფუჭი კითხვები.

ა. ტარდება როგორც ა-ის ჩამტარებლის თანდასწრებით, ისე მის დაუსწრებლად, ანონიმურობისათვის საჭირო პირობების დაცვით.

*ლიტ.*: А н д р е е в а Г. М., Современная буржуазная эмпирическая социология, М., 1965, гл. 3; З д р а в о м ы с л о в А. Г., Методология и процедура социологических исследований, М., 1969, гл. 3; К у з ь м и н Е. С., Основы социальной психологии, Л., 1967, гл. 2; Я д о в В. А., Социологические исследования (Методология, программа, методы), М., 1972, гл. 4; G o o d e W., H a t t P., Methods in social research, N. Y.— Toronto — L., 1952. *შ. ნადირაშვილი.*

**ანკილოზავრები** (Ankylosauria < ბერძნ. ankylos — მრუდე, მოხრილი, sauros — ხვლიკი), ცარცული პერიოდის ფრინველმენჯა *დინოზავრების* ქვერიგი. ჰქონდათ დიდი ზომის (8—9 *მ*-მდე სიგრძის) გაბრტყელებული ტანი, ძვლის ფირფიტებისაგან შემდგარი, ჯავშნით დაფარული ქალა და ზურგი და კუდის ბოლოზე თავდასაცავი წვეტიანი გამონაზარდები. იკვებებოდნენ მცენარეებით. ა-ის ნაშთები ნაპოვნია ყველა მატერიკზე (ავსტრალ. და ანტარქტიდის გარდა), მეტწილად ჩრდ. ამერ., ევრ., და აზიის ზედა ცარცულ ნალექებში, საბჭ. კავშირში კი — ცენტრ. ყაზახეთში.

**ანკილოზი** (ბერძნ. ankylos — მრუდე), სახსრის უძრაობა, რ-საც იწვევს ძვლების სასახსრე ზედაპირების შეზრდა; ვითარდება მწვავე ან ქრონიკული ანთების, ჭრილობის, ტრავმის და სხვ დროს. იმის მიხედვით, თუ რა ხასიათის ქსოვილი წარმოიქმნება სასახსრე ზედაპირზე, განარჩევენ ძვლოვან (ჭეშმარიტ), ხრტილოვან (უმეტესად თანდაყოლილ) და ფიბროზულ (ნაწიბუროვან) ა-ს, ხოლო სახსარში პროცესის გავრცობის მიხედვით — სრულსა და ნაწილობრივს. მკურნალობა ქირურგიულია და მიზნად ისახავს კიდურისათვის ფუნქციურად ხელსაყრელი მდგომარეობის მიცემას. *თ. ახმეტელი.*

**ანკილოსტომიდოზი,** პარაზიტული მრგვალი ჰელმინთებით — ანკილოსტომიდებით გამოწვეული *ინვაზიური დაავადება*. ა-ში იგულისხმება ორი ავადმყოფობა: ანკილოსტომოზი, რ-საც Ancylostoma duodenale იწვევს, და ნეკატოროზი, გამომწვევია Necator americanus. ორივე დაავადებას მსგავსი კლინიკური სურათი აქვს. გავრცელებულია უმეტესად ტროპ. და სუბტროპ. ქვეყნებში, განსაკუთრებით სამხრ. და ცენტრ. ამერიკაში, აზიასა და აფრიკაში. სხვაგან გვხვდება უფრო ხშირად მაღაროს მუშებს შორის. სსრკ-ში ნეკატოროზი გვხვდება საქ. სსრ და აზერბაიჯანის სსრ-ში, შავი ზღვის სანაპიროზე კრასნოდარის მხარეში, ანკილოსტომოზი — თურქმ. სსრ სამხრ. ნაწილში და უზბ. სსრ ბუხარის ოლქში. ა-ის დამახასიათებელი ნიშნებია: ძმარვა, პირღებინება, უმადობა ან გაძლიერებული მადა, ტკივილი გულის კოვზთან და ღვიძლის არეში, მძიმედ გამოხატული სისხლნაკლებობა (ქლორანემია), გონებრივ განვითარებასა და ფიზ. ზრდაში ჩამორჩენა. ინვაზიის წყაროა ა-ით დაავადებული ადამიანი, რ-იც განავალთან ერთად გამოყოფს პარაზიტის კვერცხებს. კვერცხიდან განვითარებული ინვაზიური ლარვა ადამიანის ორგანიზმში შეიძლება მოხვდეს საკვებთან ერთად ან შეიჭრას კანიდან. სისხლიდან ლარვა ხვდება ფილტვის კაპილარებში და იწვევს პათოლ. ცვლილებებს ფილტვებში (ფილტვის ა.), საერთო ალერგოზს, შემდეგ გადადის ბრონქებში, სასულეში და პირის ღრუში, აქედან კი — ნაწლავებში, ეკვრის ნაწლავის ლორწოვან გარსს და აზიანებს მას (ნაწლავის ა.). დიაგნოზს სვამენ განავალში ჰელმინთების კვერცხების აღმოჩენის საფუძველზე.

მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: ქიმიოთერაპია, მძიმე შემთხვევაში სტაციონარული მკურნალო-

ბა. პ რ ო ფ ი ლ ა ქ ტ ი კ ა: ავადმყოფთა გამოვლენა და დისპანსერიზაცია, ნიადაგში პარაზიტების ლარვის მოსპობა. სანჰიგიენური ღონისძიებები დაავადების კერებში, მოსახლეობის ქიმიოპროფილაქტიკა.

*ლიტ.*: Канделаки С. П., Камалов Н. Г., Гельминтофаунистический статус населения Грузии, «Мед. паразитология», 1936, т. 6, № 4; Маруашвили Г., М., Гордадзе Г. Н., Опыт химиопрофилактики анкилостомидозов в Грузинской ССР, იქვე, 1970, т. 39, № 4; Махвиладзе Н. И., Дидебулидзе Г. И., Об эндемических очагах анкилостомоза в Грузии, «Рус. журнал троп. медицины», 1927, т. 5, № 1.
*ნ. კამალოვი.*

**ანკილოსტომისებრნი** (Ancylostomatidae), მრგვალი ჭიების ოჯახი. ძუძუმწოვრების (უმთავრესად მტაცებლების), იშვიათად ადამიანის ნაწლავთა პარაზიტები. იკვებებიან მასპინძლის სისხლით. გავრცელებული არიან ყველა მატერიკზე, უმთავრესად ტროპ. და სუბტროპ. ზონაში. საქართველოში რეგისტრირებულია 7 სახეობა. ადამიანში პარაზიტობს ა-თა ორი სახეობა: ანკილოსტომა (8—13 *მმ* სიგრძისა) და ნეკატორი (6—12 *მმ*). მასპინძლის ორგანიზმიდან ჭიის კვერცხები განავალთან ერთად გარემოში (ნიადაგში) ხვდება. გამოჩეკილი ლარვა ადამიანის ან ცხოველის კანის საფარველთან შეხებისას კანში იჭრება, გადადის სისხლში და ფილტვების გზით — პირის ღრუში ანდა საკვებთან ერთად პირის ღრუში ხვდება, ხოლო აქედან ნაწლავში გადადის. ადამიანის ორგანიზმში პარაზიტი 4—8 წ. ცოცხლობს. ანკილოსტომა იწვევს დაავადება *ანკილოსტომოზს*, ხოლო ნეკატორი — ნ ე კ ა ტ ო რ ო ზ ს. იხ. აგრეთვე *ანკილოსტომიდოზი*.

**ანკილოსტომოზი,** ხორციჭამია ცხოველის (ძაღლი, მელია და სხვ.) დაავადება. გამომწვევია მრგვალი, წვრილი ჭია — ანკილოსტომა, რ-იც წვრილ ნაწლავში პარაზიტობს. სსრკ-ში ა. გვხვდება შორეულ აღმოსავლეთსა და სამხრ. რ-ნებში. პარაზიტის კვერცხი დაავადებული ცხოველის სკორეს გამოჰყვება. კვერცხისაგან ვითარდება მატლი, რ-იც ცხოველის პირიდან ან კანიდან ორგანიზმში შეიჭრება, ნაწლავში დასახლდება და მომწიფებულ პარაზიტად გადაიქცევა. ა-ს ახლავს უმადობა, ფაღარათი (ზოგჯერ სისხლნარევი) ან ყაბზობა და სიმჭლევე. დაავადების მძიმე შემთხვევაში შესაძლოა ცხოველის სიკვდილი. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: ჰელმინთასაწინააღმდეგო პრეპარატების — ოთხქლორიანი ნახშირბადისა და ტეტრაქლორეთილენის გამოყენება. პ რ ო ფ ი ლ ა ქ ტ ი კ ი ს მიზნით მეურნეობაში პერიოდულად ატარებენ ცხოველის დეჰელმინთიზაციას.
*გ. გოდერძიშვილი.*

**ანკლავი,** ე ნ კ ლ ა ვ ი (ფრანგ. enclave — მიწადაქსაქსულობა), სახელმწიფოს სახმელეთო ტერიტორიის განცალკევებული ნაწილი, რ-საც სხვა სახელმწიფოს ან სახელმწიფოთა ტერიტ. აკრავს გარს და საზღვაო ნაპირი არა აქვს; ხოლო თუ აქვს, სპეც. ლიტ-რაში ზოგჯერ მას ნახევარანკლავს უწოდებენ. ა-თან საგზაო კავშირისა და სხვა კომუნიკაციის უფლება მისმა მფლობელმა სახელმწიფომ უნდა მიიღოს ა-ის მომიჯნავე სახელმწიფოსთან დადებული შეთანხმებით.

**ანკლეშვარი,** ქალაქი ინდოეთში, გუჯარათის შტატში, მდ. ნარბადის ნაპირზე. დაახლ. 20 ათ. მცხ. ნავთობის გადამუშავების ცენტრი. ქალაქი გაიზარდა სსრ კავშირის დახმარებით ნავთობის მსხვილი საბადოს ათვისებასთან (1960) დაკავშირებით. ბამბასაწმენდი, ტრიკოტაჟის, საპნის ქ-ნები.

**ანკოლე** (Ankole), სახელმწიფო აფრიკაში, წარმოიშვა დაახლ. XV—XVI სს-ში ვიქტორიისა და ედუარდის ტბებს შორის (ამჟამად უგანდის რესპ. ტერიტორია). XVII—XVIII სს. ა-ს მმართველები ხარკს უხდიდნენ კიტარის სახელმწიფოს მმართველს. XIX ს-ში ა-ს ფეოდ. სახელმწ. დამოკიდებული იყო ბუგანდაზე. ქვეყნის შეუზღუდველი მბრძანებელი მუგაბე ანუ მუკამა მიწისა და პირუტყვის უზენაეს მესაკუთრედ ითვლებოდა. ა. ადმინისტრაციულად იყოფოდა 16 ოლქად. ყოველ ოლქს მუგაბეს დანიშნული ბაკუნგუ ანუ აბამანგი განაგებდა. ინგლ.-გერმ. 1890 შეთანხმებით, ა. ინგლ. გავლენის სფეროში მოექცა, ხოლო 1901 ინგლისმა იგი უგანდის პროტექტორატში შეიყვანა.

**ანკონა** (Ancona), ქალაქი და ნავსადგური ცენტრ. იტალიაში, ადრიატიკის ზღვის სანაპიროზე. მარკეს ოლქის მთავარი ქალაქი, ანკონის პროვ. ადმ. ცენტრი. 109,4 ათ. მცხ. (1970). გემთმშენებლობა, ვაგონმშენებლობა, ხიდის კონსტრ. დამზადება, ნავთობგადასამუშ., კვების, ფარმაცევტული, ფეხსაცმლის მრეწვ., მაიოლიკისა და მინის ნაკეთობათა წარმოება. გოგირდისა და ასფალტის გატანა.

ა. დაახლ. ძვ. წ. 390 დააარსეს ქ. სირაკუზიდან გადმოსახლებულმა ბერძნებმა. ძვ. წ. 268 ხელთ იგდეს რომაელებმა. ტრაიანეს დროს ა. მნიშვნელოვანი ნავსადგ. გახდა; ცნობილი იყო ხელოსნობით, განსაკუთრებით მეწამული საღებავის წარმოებით. 756-იდან ნომინალურად ცნობდა პაპის უზენაეს ძალაუფლებას, მონაწილეობდა ჯვაროსნულ ლაშქრობებში. დამოუკიდებლობის შესანარჩუნებლად ებრძოდა გერმ. იმპერატორებს, პაპებს, ბიზანტიას, ვენეციას და სხვ. 1532 ა. შევიდა პაპის სამფლობელოში. 1797 ფრანგებმა ა. რესპუბლიკად გამოაცხადეს. 1807—15 შედიოდა იტალ. სამეფოში. 1815-იდან კვლავ პაპის სამფლობელოს დაუბრუნდა. 1860 შევიდა სარდინია-პიემონტის სამეფოს შემადგენლობაში.

ა-ის არქიტ. ნაგებობათაგან აღსანიშნავია ტრაიანეს ტრიუმფული თაღი (აგებული უნდა იყოს 115 შემდეგ ხუროთმოძღვარ *აპოლოდორე დამასკელის* მიერ), მარკეს ეროვნ. მუზეუმი (იტალ., ბერძნ. და რომაული სიძველენი), პინაკოთეკა „ფრანჩესკო პოდესტი“, ეპარქიული მუზეუმი.

**ანკორიჯი** (Anchorage), ქალაქი აშშ-ში, ალასკის შტატის სამხრ. ნაწილში, კუკის ყურის სანაპიროზე. 48 ათ. მცხ. (1970). რკინიგზის სადგ. ფერბენქს — სიუარდის ხაზზე. ალასკის უდიდესი ქალაქი, მსხვილი სავაჭრო-სატრანსპ. ცენტრი. სამხ.-საზღვ. და საჰაერო ბაზა. სამშენებლო, ხე-ტყის სახერხი და თევზგადასამუშ. მრეწველობა. ა-ის მახლობლადაა მნიშვნელოვანი სას.-სამ. და ქვანახშირის რ-ნი — მატანუსკა.

**ანკუს მარციუსი** (Ancus Marcius—მარსის მსახური), რომის მეოთხე ლეგენდარული მეფე (გადმოცემით ძვ. წ. 641/640—616), ვარაუდით *ნუმა პომპილიუსის* შვილიშვილი. ა. მ-მა დაიმორჩილა ლათინები და ავენტინუსის ბორცვზე დაასახლა (პლებეების წინაპარნი). ტიბრის შესართავთან დააარსა ქ. ოსტია-რომის ნავსადგური. ტიბრზე ააშენა ხის ხიდი — სუბლიციუსი (ხიმინჯებზე დაყრდნობილი), ააგო აკვედუკი — „მარციუსის წყალი“. ა. მ-ს მიაწერენ რომის პირველი საპატიმროს დაარსებას.

**ან ლუ-შანი** (თავდაპირველი გვარი — კ ა ნ ი, სახელი — იალოშანი) (გ. 757), ჩინელი მხედართმთავარი. ჰუს ტომის ჩამომავალი. 736 თავი ისახელა კიდანებთან ბრძოლაში. 742 დაინიშნა პინლუს (ახლანდ. პროვინცია ჟეჰე) სასაზღვრო ოლქის სამხ. ნაცვლად (მეღუშად). შემდეგ იან გუი-ფეის (იმპ. სიუან-ძუნის ფავორიტი ქალი) შემწეობით ა. ლ. დაწინაურდა. 744 გააწესეს ფანიანის (ახლანდ. პროვინცია ჰებეი), ხოლო 751 — ჰედუნის (ახლანდ. პროვინცია შანსი) ოლქის მეღუშად. *ტანის* იმპერიის 10 სასაზღვრო ოლქიდან სამ ოლქში ძალაუფლება მოიპოვა. 755 მოაწყო ამბოხება და 756 თავი იმპერატორად გამოაცხადა. მოკლა მისმა შვილმა ან ცინსიუიმ.

**ანოა** (Anoa depressicornis), ძუძუმწოვარი ცხოველი *წყვილჩლიქოსნების* რიგის. *ძროხისებრთა* ოჯახის წარმომადგენლებიდან ყველაზე პატარა ტანისაა (სხეულის სიგრძე 170 *სმ*). გვხვდება კ. სულავესიზე. ცხოვრობს ვაკისა და მთის ტყეებში. ა. სანადირო ობიექტია — იყენებენ მის ტყავს, რქებსა და ხორცს.



ანკესობა. დიდი ანკესი ანუ ჩანგალი.

**ანოდი** (ბერძნ. anodos—აწევა, ასვლა), 1. ელექტრული დენის წყაროს დადებითი ელექტროდი, მაგ., გალვანური ელემენტის ან ელექტრული აკუმულატორის დადებითი პოლუსი. 2. ელექტრონული ხელსაწყოს (იონური ხელსაწყოს) ელექტროდი, რ-იც ჩვეულებრივ მიერთებულია ელექტრული დენის წყაროს დადებით პოლუსთან. 3. ელექტროლიტური აბაზანის დადებითი პოლუსი. 4. ელექტრული რკალის დადებითი ელექტროდი. დანიშნულების მიხედვით ანოდად იყენებენ ლითონებსა (ტანტალი, მოლიბდენი, ნიკელი, სპილენძი, რკინა, ვოლფრამი და სხვ.) და გრაფიტს.


ანკილოზავრი.

**ანოდირება,** იხ. *დანოდება.*

**ანოდური ბატარეა,** ელექტრონული მილაკების ანოდური წრედების საკვებად განკუთვნილი ელექტრულად შეერთებული გალვანური ელემენტების ან აკუმულატორების ერთობლიობა. არსებობს სხვადასხვა დენის ძალისა და ძაბვის ა. ბ-ები. ა. ბ-ს იყენებენ დენის ავტონ. წყაროდ რადიოაპარატურაში, კავშირგაბმ. ტექნიკაში, ლაბორატორიებში და სხვ.

**ანოდურ-მექანიკური დამუშავება,** ლითონთა დამუშავება ა ნ ო დ უ რ-მ ე ქ ა ნ ი კ უ რ ჩ ა რ ხ ზ ე ერთდროულად ელექტროქიმ. და ელექტროეროზიული მოქმედებით. დასამუშავებელ ნამზადს (ანოდს) და ელექტროდიარაღს (კათოდს), რ-საც ნახშირბადმცირე ფოლადებისაგან (08 кп, 10, 20 და ა. შ.) ამზადებენ, რთავენ მუდმივი დენის დაბალი ძაბვის (30 *ვ*-მდე) წრედში. ნამზადსა და იარაღს შორის ელექტროლიტი — ნატრიუმის სილიკატის $Na_2SiO_3$ (თხევადი მინის) წყალხსნარი. დენის გატარებისას ლითონი გაიხსნება და მის ზედაპირზე მაასივებელი აფსკა წარმოიქმნება. ნამზადზე ელექტროდიარაღის მექან. ზემოქმედებით აფსკა ირღვევა და ჩნდება ელექტრული რკალი, რ-იც ადნობს დასამუშავებელ ლითონს. ნაკეთის ზედაპირის სიმქისეს განსაზღვრავს ელექტრული რეჟიმი და ნამზადზე იარაღით ზემოქმედებისათვის საჭირო წნევა. ნამზადიდან ლითონის აცლა პრაქტიკულად დამოკიდებული არ არის დასამუშავებელი მასალისა და ელექტროდიარაღის მექან. თვისებებზე (სისალე, სიბლანტე, სიმტკიცე), ე.ი. ანოდურ-მექან. ჩარხზე შეიძლება დავამუშაოთ ნებისმიერი მექან. თვისებების დენგამტარი მასალა (მაღალლეგირებული ფოლადები, სალი შენადნობები და სხვ.). იმის გამო, რომ ანოდურ-მექან. ჩარხზე ნამზადს ელექტროდენით ამუშავებენ, თითქმის გამორიცხულია ჩარხის კვანძების მალური დატვირთვა. გავრცელებულია ნამზადების დასაჭრელი დისკური და ლენტური, აგრეთვე სალესი, სახეხი და სხვა ანოდურ-მექანიკური ჩარხები.

*ლიტ.*: Гусев В. Н., Анодно-механическая обработка металлов, М.—Л., 1952; Космачев И. Г., Обработка металлов анодно-механическим способом, М.—Л., 1961.






ანკილოსტომისებრნი. თავის ნაწილები: 1. ანკილოსტომისა (Ancylostoma duodenale) და 2. ნეკატორისა (Necator americanus).


ანოა.

**ანოლისი** (Anolis), ხვლიკების გვარი *იგუანისებრთა* ოჯახისა. ცნობილია 300-მდე სახეობა. გავრცელებულია ამერ. ტროპ. და სუბტროპიკებში. უმრავლესობის სიგრძე 10—20 *სმ*-ია, ზოგი მათგანი



ანოდურ-მექანიკური დამუშავება. 1. რეოსტატი; 2. ელექტროდი-იარაღი; 3. ელექტროლიტი; 4. დასამუშავებელი დეტალი.

45 *სმ*-საც აღწევს. აქვს უნარი სწრაფად შეიცვალოს სხეულის შეფერილობა, რის გამოც ა მ ე რ ი კ უ ლ  ქ ა მ ე ლ ე ო ნ ს უწოდებენ. ა-ის შეფერილობაში ძირითადად მოყავისფრო და მომწვანო ფერები ჭარბობს, თუმცა აგზნებისას, აგრეთვე ტემპ-რისა და განათების ზეგავლენით ცხოველი ფერს სწრაფად იცვლის. იკვებებიან მწერებითა და მცირე ზომის უხერხემლო ცხოველებით. ბინადრობენ უმეტესად ხეებზე.



ანოლისი (Anolis cyanopleurus).

**ანოლიტი,** ელექტროლიტი, რ-იც ეხება ანოდს და კათოდისაგან გამოყოფილია ფოროვანი ტიხრით — დიაფრაგმით; მაგ., შავი ნიკლის ელექტროლიტური რაფინირების დროს ანოდური სივრცე კათოდურისაგან გამოიყოფა ქსოვილის დიაფრაგმით, რაც უზრუნველყოფს კათოდზე სუფთა ნიკლის დალექვას.

**ანომალია** (ბერძნ. ānomalia—უწესივრობა), საერთო წესისაგან, ნორმისაგან გადახვევა; კანონზომიერების დარღვევა.

**ანომალია** (ბიოლ.), ცალკეული ორგანოს ან მთელი ორგანიზმის ატიპური აგებულება და ცხოველმოქმედება ნორმალური განვითარებიდან გადახრის შედეგად. ხშირად შეუძლებელია საზღვრის გავლება სუსტად გამოხატულ ა-სა და ორგანიზმისათვის დამახასიათებელ ცვალებადობებს შორის. ა-ს განაპირობებს როგორც ორგანოს ნასახის განუვითარებლობა ან ზედმეტი განვითარება, ისე მათი ჩასახვის ვადების შეცვლა. ა. შეიძლება გამოიწვიოს როგორც გენეტ. ფაქტორებმა (პოლიდაქტილია), ისე ჩანასახის რადიაციულმა, ქიმ., თერმულმა, მექან. და სხვ. დაზიანებამ. იგი ვითარდება პოსტემბრიონული განვითარების დროსაც, მაგ., გიგანტური და ჯუჯა ზომები, კანის არათანაბარი პიგმენტაცია, ციკლოპური თვალი და სხვ. ზოგჯერ ა. შეიძლება სიმახინჯეში გადაიზარდოს (იხ. *ტერატოლოგია*). ამ შემთხვევაში ორგანიზმის ცხოველმოქმედება მნიშვნელოვნად ქვეითდება და მეტწილად მის დაღუპვას იწვევს.




ანომალია (ასტრონომიული).

**ანომალია** გ ე ო ფ ი ზ ი კ ა შ ი, სხვაობა ამა თუ იმ გეოფიზ. ველზე დაკვირვებით მიღებულ სიდიდესა და მის ნორმულ (თეორიულ) მნიშვნელობას შორის. გეოფიზიკაში მეტად მნიშვნელოვანია ორი სახის ანომალია: მაგნიტური და სიმძიმის ძალისა (გრავიტაციული).

მ ა გ ნ ი ტ უ რ ი ა. არის დედამიწის ზედაპირის რომელიმე წერტილში გეომაგნიტური ელემენტების მნიშვნელობათა გადახრა იმ სიდიდეთაგან, რ-ებიც მათ დედამიწის ერთგვაროვანი დამაგნიტების შემთხვევაში ექნებოდათ. გავრცელების ფართობის მიხედვით განარჩევენ მსოფლიო, რეგიონულ და ლოკალურ მაგნ. ანომალიებს. ორი უკანასკნელი უმეტესად გამოწვეულია დედამიწის სიღრმეში ფერომაგნ. ელემენტთა (რკინა, ნიკელი და სხვ.) ჭარბად შემცველი ქანების არსებობით. ასეთია, მაგ., კურსკის მაგნ. ანომალია. საქართველოში ცნობილია რამდენიმე ლოკალური მაგნ. ა. (ჯავახეთის ზეგანი, გურია და სხვ.), რ-ებიც რკინით მდიდარი ქანების არსებობითაა განპირობებული.

გ რ ა ვ ი ტ ა ც ი უ ლ ი ა. არის სხვაობა დედამიწის ზედაპირის ამა თუ იმ წერტილში სიმძიმის ძალაზე დაკვირვებით მიღებულ სიდიდესა და იმავე წერტილში მის თეორ. მნიშვნელობას შორის (იხ. *გრავიმეტრია*). ეს უკანასკნელი, ჩვეულებრივ, გამოითვლება წერტილისათვის, რ-იც *გეოიდის* ზედაპირზე მდებარეობს. დაკვირვებით მიღებული სიმძიმის ძალის მნიშვნელობა გეოიდის ზედაპირზე დაიყვანება შესწორებით, რ-იც დაკვირვების წერტილის სიმაღლის გათვალისწინებით მიიღება. მისი სიდიდე დამოკიდებულია აგრეთვე დაკვირვების წერტილის მახლობლად დედამიწის სიღრმეში განლაგებულ ქანთა სიმკვრივეზე. ამ გარემოებებს ემყარება სიმძიმის ძალის ა-ის გამოყენება დედამიწის ფორმის დადგენის, მისი ქერქის აგებულების შესწავლის და მადნეული საბადოების ძებნა-ძიების საქმეში. გეოფიზიკაში ცნობილია სხვა სახის ა-ებიც, მაგ., *ბუნებრივი ელექტრული ველის* ა.

**ანომალია** ჭ ე შ მ ა რ ი ტ ი, ს ა შ უ ა ლ ო, ე ქ ს ც ე ნ ტ რ უ ლ ი (ასტრონ), კუთხური სიდიდე, რ-იც განსაზღვრავს ციური სხეულის (პლანეტის, თანამგზავრის და სხვ.) მდებარეობას ორბიტაზე. ჭ ე შ მ ა რ ი ტ ი ა. არის $V$ კუთხე, (იხ. ნახ.). მიზიდულობის ძალის $S$ ცენტრთან, რ-საც $Q$ ცის სხეულის რადიუს-ვექტორი შეადგენს $\Pi$ პერიცენტრის რადიუს-ვექტორთან. იგი დროის მიხედვით არათანაბრად იცვლება. ს ა შ უ ა ლ ო ა. $S\Pi$ მიმართულებასა და წარმოსახვითი წერტილის რადიუს-ვექტორს შორის მიზიდულობის ძალის ცენტრთან მდებარე $M$ კუთხეა. ეს ფიქტიური წერტილი მოძრაობს ორბიტაზე რეალური სხეულის საშ. კუთხური სიჩქარით და მასთან ერთად გაივლის *პერიცენტრზე* (პერიგეუმი, პერიჰელიუმი...) და *აპოცენტრზე* (აპოგეუმი, აფელიუმი...). ე ქ ს ც ე ნ ტ რ უ ლ ი ა. არის მნათობის ელიფსური ორბიტის ცენტრთან მდებარე $E$ კუთხე $O\Pi$ და $OP$ მიმართულებათა შორის, სადაც $P$, $A\Pi$ ხაზისადმი $Q$ მნათობზე გატარებული პერპენდიკულარის გადაკვეთის წერტილია წრეწირთან, რ-იც ელიფსის ცენტრის გარშემო შემოხაზულია ორბიტის დიდი ნახევარღერძის ტოლი რადიუსით. ჩამოთვლილი ა-ები ერთმანეთს უკავშირდება გარკვეული განტოლებებით (იხ. *ორი სხეულის ამოცანა*).

**ანომალისტური თვე,** დროის შუალედი *პერიგეუმზე* მთვარის ორ თანამიმდევრულ გავლას შორის. მთვარის ორბიტის პერიგეუმის სისტემ. გადაადგილების გამო ა. თ. განსხვავდება დედამიწის ირგვლივ მთვარის გარემოქცევის პერიოდისაგან; იგი 1900 დასაწყისში შეადგენდა 27,554551 საშ. მზისმიერ დღეღამეს და ყოველ ას წელიწადში 0,095 *წმ* მცირდება.

**ანომალისტური წელიწადი,** დროის შუალედი *პერიჰელიუმზე* დედამიწის ორ თანამიმდევრულ გავლას შორის. ორბიტის აფსიდთა ხაზის სისტემ. გადაადგილების გამო მისი ხანგრძლივობა მზის ირგვლივ დედამიწის გარემოქცევის პერიოდისაგან მცირედ განსხვავდება. მაგ., 1900 შეადგენდა 365,259641 საშ. მზისმიერ დღეღამეს და ყოველ 100 წელიწადში 0,26 *წმ* იზრდება.

**ანომია** (ბერძნ. anomia -- უკანონობა), ბურჟ. სოციოლოგიისა და კრიმინოლოგიის მიხედვით ისეთი სოც. ვითარება, როცა სამართ. თუ სხვა ნორმები ველარ განსაზღვრავენ ადამიანთა ქცევას. სამეცნ. ლიტრაში ეს მოვლენა აღწერა და შესატყვისი ტერმინით აღნიშნა ფრანგმა სოციოლოგმა ე. *დიურკჰაიმმა* ნაშრომში „თვითმკვლელობა" (1897). ა-ის თეორიამ შემდგომი განვითარება პოვა XX ს. ამერიკულ სოციოლოგიურ ლიტ-რაში, მაგ., რ. მერტონის, ე. პაუელისა და სხვ. ნაშრომებში. ანტისოც. პროცესების ახსნას ა-ის თეორიის მიმდევრები ლამობენ საზ-ბის „კულტ. სტრუქტურის" სოციოლოგიური ანალიზით: მათი აზრით, ყოველი საზ-ბის „კულტ. სტრუქტურა" შეიცავს სხვადასხვა ელემენტებს, რ-თაგან განმსაზღვრელია ამ საზ-ბაში გაბატონებული მისწრაფებანი და მათი რეალიზაციის ნებადართული საშუალებანი (ე. წ. „ინსტიტუციური ნორმები"); და როცა ხსენებულ მისწრაფებათა რეალიზაცია ამ საშუალებებით ველარ ხერხდება, ა. წარმოიშობა. იგი მოასწავებს საზ-ბის „სოციალურ-კულტურულ რღვევას", რ-ის კულმინაციაა რევოლუცია, სამოქალაქო ომი. ა-ის დროს პიროვნებისათვის გაუფასურებულია საზ. ღირებულებანი, მას იპყრობს ცინიზმი, გარიყულობის, სხვათა ინტერესების უგულებელყოფის განწყობილება. ეს კი ნიადაგს უქმნის დანაშაულობას, რაც ა-ის ერთ-ერთი მაჩვენებელია. ა-ის თეორიის მომხრენი ცდილობენ შექმნან ილუზია, თითქოს ანტაგონისტურ საზ-ბაში შესაძლებელი იყოს დანაშაულობის აღმოფხვრა „კულტურული რეფორმებით", ანუ ინსტიტუციურ ნორმებში მოქალაქეთა პირადული მისწრაფებების შესაბამის ცვლილებათა შეტანით.

*ლიტ.*: Д ю р к г е й м  Э., Самоубийство, [пер. с франц.], СПб., 1912; М е р т о н  Р. К., Социальная структура и аномия, კრ.: Социология преступности, М., 1966, с. 299—321; P o w e l  E. H., Crime as a function of anomie, «The Journal of Criminal Law, Criminology and Police Science», 1966, № 3. *მ. უგრეხელიძე.*

**ანონიმი** (ბერძნ. anōnymos—უსახელო), 1. ავტორი, რ-ის ვინაობა უცნობია. 2. თხზულება ან წერილი, რ-ზედაც ავტორის სახელი არ არის აღნიშნული. საბჭ. კანონმდებლობით ავტორს უფლება აქვს თავისი ნაწარმოები ანონიმურად გამოაქვეყნოს (საქ. სსრ სამოქალაქო სამართ. კოდ., მ. 493).

**ანონიმური განცხადება,** წერილობითი განცხადება, რ-ის ავტორის ვინაობა უცნობია. შეიძლება იყოს ხელმოუწერელი, ანდა ხელმოწერილი სხვისი, სინამდვილეში არსებული თუ გამოგონილი პირის სახელით. უმეტესად შეიცავს ცნობებს სხვა პირთა არამართლზომიერი ან ამორალური მოქმედების შესახებ. სოციალ. საზ-ბაში, სადაც აღიარებულია გულახდილი კრიტიკის პრინციპი, ა. გ-ის ავტორი ზნეობრივი გაკიცხვის ღირსია და *ცრუ დასმენის* ან *ცილისწამების* შემთხვევაში შეიძლება სისხლისსამართლებრივი წესით დაისაჯოს. *ვ. მაყაშვილი.*

**ანონისებრნი** (Anonaceae), მერქნიან მცენარეთა ოჯახი *ორლებნიანთა* კლასისა. ცნობილია 2100-მდე სახეობა. გავრცელებულია ტროპ. და სუბტროპ. ტყეებში. ზოგი სახეობა კულტივირებულია, მაგ., Anona cherimolia, რ-ის არომატული ნაყოფი ფერითა და კონსისტენციით ნაღებს წააგავს; კავკ. შავი ზღვის სანაპიროზე მოშენებულია Asimina triloba, რ-იც ალკალოიდ აზიმინს შეიცავს. მისი სურნელოვანი, ტკბილი, წვნიანი ნაყოფი იჭმება, ფოთლებს და თესლს კი მედიცინაში იყენებენ. ზოგი სახეობა სამშენებლო ხე-ტყეს, სუნელ-სანელებელს, არომატულ ნივთიერებებს იძლევა. ყვავილების თავისებური აგებულებით ა-თა შორის გამოირჩევიან Eupomatio-ს გვარის წარმომადგენლები. მათ ყვავილს ყვავილსაფარი არა აქვს, მწერებს იზიდავს *ანდროცეუმით*.

**ანონსი** (ფრანგ. annonce — საჯარო განცხადება), 1. XVII—XVIII სს. ფრანგულ თეატრში — მოკლე სარეკლამო ინფორმაცია მოქმედი პირების, შემსრულებლების, აგრეთვე თეატრის სხვა სპექტაკლების შესახებ, რ-საც სპექტაკლის დაწყების წინ სცენიდან მოახსენებდნენ საზოგადოებას. 2. თანამედროვე მნიშვნელობით — სპექტაკლის, კონცერტის თუ სანახაობის წინასწარი აფიშა, რ-იც დაწვრილებით ცნობებს არ შეიცავს.

**„ანონსი",** ყოველდღიური რუს. თეატრალურ-საბირჟო დასურათებული გაზეთი, გამოდიოდა თბილისში, 1892; 1893-იდან — ყოველდღიური საღამოს გაზეთი. იბეჭდებოდა: ფელეტონები, მოთხრობები, ბიულეტენები, პროგრამები, განცხადებები ქართ. და ევროპულ ენებზე, გარდა ამისა, თეატრალური აფიშები, თეატრალური ქრონიკა (სპექტაკლების ლიბრეტო, რეცენზიები, ადგილ. და საგასტროლოდ ჩამოსული მსახიობების ბიოგრაფიები და შემოქმედებითი პორტრეტები).

**ანორათა** (Anoratha), ბირმის მმართველი 1044—77. *პაგანის* სახელმწიფოს დამაარსებელი. ა-მ შემოიერთა ზემო ბირმა, არაკანის ჩრდ. ნაწ., დაიპყრო მონთა სახელმწ. თატონი, დალაშქრა შანების სამთავროები. ა-ს მმართველობის დროს შეიქმნა საირიგაციო სისტემა, დაიწყო პაგანში არქიტ. ნაგებობათა მშენებლობა, რ-თა ნაწილი დღემდეა შემორჩენილი.

**ანორექსია** (ბერძნ. an—უარყ. ნაწ. და orexis—მადა), მადის დაკარგვა, იწვევს კვების ცენტრის შეკავება თავის ტვინის ძლიერი აგზნების, ფსიქ. და ენდოკრინული დაავადებების, მწვავე და ქრონ. ინფექციის, კუჭ-ნაწლავის დაავადებების და სხვათა დროს. ხანგრძლივი ა. ასუსტებს ორგანიზმს, აქვეითებს მავნე ფაქტორებისადმი წინააღმდეგობის უნარს. ბავშვის ა-ს´იწვევს არარაციონალური, განსაკუთრებით კი — ძალდატანებითი კვება.

**ანორთიტი** (ბერძნ. anorthos — ირიბი — კრისტ. ფორმის გამო), მინერალი, ქიმ. შედგ. $Ca[Al_2Si_2O_8]$. ხშირად შეიცავს $Na_2O$-ს სტრუქტურულ მინარევს. კარკასული სტრუქტურის ალუმინსილიკატია, პლაგიოკლაზების რიგის კიდური წევრია, $SiO_2$-ის შედარებით მცირე შემცველობით. კრისტალდება ტრიკლინურ სინგონიაში. კრისტალები პრიზმული და ფირფიტისებრი აქვს, აგრეგატები — მარცვლოვანი, თეთრია ან მონაცრისფრო. სიმაგრე მინერალ. სკალით—6. სიმკვრივე —2760 *კგ/მ³*. ა. ზოგიერთი ფუძე მაგმური და მეტამორფული ქანის მთავარი მინერალია, გვხვდება პიროქსენიან მეტეორიტებშიც. იხ. აგრეთვე *პლაგიოკლაზები*.

**ანორთოკლაზი,** მინერალი, ქიმ. შედგენილობა $(Na,K)[AlSi_3O_8]$, ხშირად შეიცავს $CaO$-ს სტრუქტურულ მინარევს. განეკუთვნება ტუტე მინდვრის შპატების ჯგუფს. ა. ეწოდა იმ ტრიკლინურ მინდვრის შპატებს, რ-ებშიც $Na_2O$ ჭარბობს $K_2O$-ს. ა. *მიკროკლინის, ორთოკლაზისა* და *სანიდინისაგან* განსხვავდება ოპტ. კონსტანტებითა და რენტგენული მახასიათებლებით. გვხვდება ნატრიუმით მდიდარ ვულკ. და ჰიპაბისურ ინტრუზიულ ქანებში. იხ. აგრეთვე *ტუტე მინდვრის შპატები*.

**ანოსმია** (ბერძნ. an — უარყ. ნაწ. და osmē — სუნი), ყნოსვის უქონლობა. ა. და ჰ ი პ ო ს მ ი ა (ყნოსვის დაქვეითება) უმეტესად ვითარდება ცხვირის ღრუში პათოლ. ცვლილებების (სურდო, პოლიპები, ცხვირის ძგიდის გამრუდება, სიმსივნე და ა. შ.) შედეგად, უფრო იშვიათად იწვევს ყნოსვის ანალიზატორის ცენტრ. და პერიფერიული ნაწილების ან ყნოსვის ცენტრის დაზიანება (სიმსივნე, ტრავმა), ინტოქსიკაცია, ინფექციური დაავადებები და სხვ. სიბერის ა. ყნოსვის ნერვის ატროფიის, ზოგჯერ კი კლიმაქსის შედეგია. თანდაყოლილი ა. იშვიათია.

**ანოსოვი** პავლე პეტრეს ძე (1799, პეტერბურგი, — 13 (25). V. 1851, ომსკი), რუსი მეტალურგი, სამთო ინჟინერთა კორპუსის გენ.-მ. 1817-იდან მუშაობდა ზლატოუსტის ქ-ნებში. დაამუშავა ფოლადის წრთობის, სხმული ფოლადისა და თუჯის ფოლადად გადადნობის ახალი მეთოდები. 1827—1837 პრაქტიკულად დაამტკიცა, რომ რკინის დანახშირბადიანებისათვის აუცილებელი არ არის ნახშირბადთან ლითონის უშუალო კონტაქტი, რომ ეს პროცესი შეიძლება ჩატარდეს ღუმლის აირების გამოყენებითაც. ამრიგად, მან მსოფლიოში პირველმა გამოიყენა აირული ცემენტაცია. პირველმა გამოიყენა აგრეთვე (1831) მიკროსკოპი ფოლადის შენადნობთა აგებულების გამოსაკვლევად და საფუძველი ჩაუყარა მიკროსკოპულ ანალიზს. სილიციუმთან, მანგანუმთან, ქრომთან, ტიტანთან, ოქროსთან, პლატინასთან და მისთ. რკინის შენდნობით და ამ შენადნობთა გამოკვლევით ამოიცნო ბულატის (ფოლადი) საიდუმლოება, რ-იც განაზოგადა შრომაში „ბულატების შესახებ“ (1841).

*თხზ.*: Собр. соч., М., 1954.

*ლიტ.*: Прокошкин Д. А., Павел Петрович Аносов, М., 1971; Сергеева О. П., Павел Петрович Аносов, М., 1950.

**ანოტაცია** (ლათ. annotatio — შენიშვნა), წიგნის, სტატიის ან ხელნაწერის შინაარსის, დანიშნულების, იდეურ-პოლიტ. მიმართულების მოკლე დახასიათება. ა. შეიძლება იყოს აღწერილობითი ან სარეკომენდაციო, ზოგადი ან სპეციალიზებული. ანოტირებული ბიბლიოგრაფიული საძიებლები დახმარებას უწევს მკითხველს ლიტ-რის შერჩევაში.

**ანოფელესი,** იგივეა, რაც *მალარიის კოღო*.

**ანოქსემია** (ბერძნ. an — უარყ. ნაწ., გვიანდ. ლათ. oxygenium — ჟანგბადი და ბერძნ. haima — სისხლი), ჟანგბადის უქონლობა სისხლში. ა-ს უმართებულოდ ხმარობდნენ სისხლის ჟანგბადით გაღარიბების — *ჰიპოქსემიის* აღსანიშნავადაც. ჭეშმარიტი ა. ძალიან იშვიათია და სიკვდილს იწვევს. იხ. აგრეთვე *ჰიპოქსია*.

**ანოქსია** (ბერძნ. an — უარყ. ნაწ. და გვიანდ. ლათ. oxygenium—ჟანგბადი), ჟანგბადის უქონლობა ორგანიზმში, ცალკეულ ორგანოში ან ქსოვილებში. ა-ს უმართებულოდ უწოდებდნენ აგრეთვე ქსოვილებში ჟანგბადის რაოდენობის დაქვეითებას — *ჰიპოქსიას*. ჭეშმარიტი საერთო ა. იშვიათია და იწვევს სიკვდილს.

**ანოხინი** პეტრე კუზმას ძე [დ. 14 (26). I. 1898, ცარიცინი, ახლანდ. ვოლგოგრადი,—6. III. 1974, მოსკოვი], საბჭ. ფიზიოლოგი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1966), სსრკ მედ. მეცნ. აკად. ნ. წ. (1945). 1926 დაამთავრა ლენინგრ. სამედ. ცოდნის ინ-ტი. 1921-იდან ვ. ბეხტერევის ხელმძღვანელობით მუშაობდა ტვინის ინ-ტში, ხოლო 1922—30 სამხ.-სამედ. აკად. ი. პავლოვის ლაბორატორიაში. 1930—34 გორკის სამედ. ინ-ტის ფიზიოლოგიის კათედრის პროფესორი, 1934—44 მოსკოვში ექსპერ. მედ. საკავშირო ინ-ტში განყოფილების გამგეა, 1944—50 — სსრკ მედ. მეცნ. აკადემიის ფიზიოლ. ინ-ტშია (1946-იდან დირექტორი). 1950-იდან ხელმძღვანელობდა სსრკ მედ. მეცნ. აკად. ნეიროფიზიოლ. ლაბორატორიას, შემდეგ კი სსრკ მედ. მეცნ. აკად. ნორმალური და პათოლ. ფიზიოლ. ინ-ტის ნეიროფიზიოლ. განყ-ბას და მოსკ. I სამედ. ინ-ტის ფიზიოლ. კათედრას. ა-ის შრომებში განხილულია მთლიანი ორგანიზმის, განსაკუთრებით კი თავის ტვინის მოქმედების საკითხები. ა-ის აზრით ფიზიოლოგიური ინტეგრაციის ძირითად ერთეულს ფუნქციური სისტემა წარმოადგენს. ა. ორგანიზმის, როგორც მთლიანი სისტემის, და განსაკუთრებით თავის ტვინის მოქმედებას სწავლობდა მის მიერ დამუშავებული ფუნქციური სისტემის თეორიის საფუძველზე. ეს თეორია მან მიუყენა ფუნქციათა ევოლუციას და ჩამოაყალიბა სისტემოგენეზის, როგორც ევოლ. პროცესის ზოგადი კანონზომიერების ცნება. ლენინური პრემიის ლაურეატი (1972).

*თხზ.*: Биология и нейрофизиология условного рефлекса, М., 1968; Проблема центра и периферии в физиологии нервной деятельности. Сб. работ, отв. ред. П. Анохин, Горький, 1935; Системогенез как общая закономерность эволюционного процесса, «Бюллетень экспериментальной биологии и медицины», 1948, т. 26, № 8; Теория функциональной системы как предпосылка к построению физиологической кибернетики, კრ.: Биологические аспекты кибернетики, М., 1962.

**ანჟამბემანი,** იხ. *გადატანა*.

**ანჟე** (Angers), ქალაქი ჩრდ.-დას. საფრანგეთში, მენისა და ლუარის დეპარტ. ადმ. ცენტრი, ნავმისადგომი მდ. მენზე (მდ. ლუარასთან შეერთების მახლობლად), ისტ. პროვ. ანჟუს ძვ. დედაქალაქი. 163 ათ. მცხ. (1968). რკინიგზის კვანძი. საფეიქრო, ლითონდასამუშ., კვების, ფეხსაცმლის მრეწვ., სას.-სამ. მანქანათმშ; ხელოვნ. და ხელოსნობათა ეროვნ. სკოლა. კათედრალური ტაძარი (XII — XIII სს.), ციხე-დარბაზი (1228—38) შპალერების მუზეუმით.

**ანჟერო-სუჯენსკი,** ქალაქი რსფსრ კემეროვოს ოლქში. რკინიგზის სადგური (ანჟერსკაია) ტაიგა—აჩინსკის ხაზზე. 103 ათ. მცხ. (1974; 1939 წ. — 69 ათ. 1959 წ. — 116 ათ.). ა-ს. დაარსდა 1897 ციმბირის მაგისტრალის მშენებლობასა და ქვანახშირის მოპოვებასთან დაკავშირებით. კუზბასის ქვანახშირის მრეწვ. ერთ-ერთი მნიშვნელოვანი ცენტრი. სამთომოწყობილობის, ვაგონსარემონტო, შუშის, ქიმ.-ფარმაცევტული და სხვ. ქ-ნები. სამთო და ქიმ.-ტექნოლ. ტექნიკუმები, სამედ. და პედ. სასწავლებლები, დრამ. თეატრი.


პ. ანოხინი.

**ანჟუ** (Anjou <ლათ. Andecavi — ერთ-ერთი გალური ტომის სახელწოდება), ისტ. ოლქი ჩრდ.-დას. საფრანგეთში, ქვემო ლუარის აუზში. მთავარი ქალაქი — ანჟე. ამჟამად ა-ს ტერიტ. დიდი ნაწილი შედის მენისა და ლუარის დეპარტამენტში. ა-ში მოჰყავთ ხორბალი, კანაფი. განვითარებულია მებაღეობა, მეცხოველეობა, მევენახეობა, კვების მრეწველობა.

IX ს II ნახ-ში ა. იხსენიება როგორც ანჟუს სავიკონტო, რ-საც რობერტინგების წარმომადგენელმა რობერმა ჩაუყარა საფუძველი. 929 ა. საგრაფოა. შემდგომში მას ტურენი (1044) და მენი (1110) შეუერთდა. ა-ს საგრაფომ უდიდეს ძლიერებას XII ს-ში მიაღწია. 1131 ა-ს გრაფი ფულკ V იერუსალიმის მეფე გახდა. მისმა ძემ ჟოფრუა V პლანტაგენეტმა შემოიმატა ნორმანდია (1135), უკანასკნელის შვილმა ანრიმ ალიენორ აკვიტანელზე ქორწინებით მიიღო აკვიტანია (1152), ხოლო დედისაგან მემკვიდრეობით — ნორმანდია და ინგლისის ტახტზე ავიდა 1154 ჰენრი II-ის სახელით. ა. *პლანტაგენეტების* სახელმწიფოს ნაწილად იქცა. 1204 ა. შეუერთდა საფრ. სამეფოს. 1246 გადაეცა საუფლისწულოდ *ლუი IX-ის* ძმას შარლ ანჟუელს, რ-მაც ა-ს მიწებს შეჰმატა პროვანსი (1246) და სიცილიის სამეფო (1266); 1297 ა. საჰერცოგოდ იქცა. მისი უკანასკნელი ჰერცოგის შარლ V-ის გარდაცვალების შემდეგ (1481) ა-ს სამემკვიდრეო (საჰერცოგოს მიწები, პროვანსი და პრეტენზია ნეაპოლის სამეფოზე) საფრ. მეფეს გადაეცა. *გ. ჟორდანია.*

**ანჟუს დინასტია** (Maison d'Anjou), *ანჟუს* გრაფების საგვარეულოსაგან მომდინარე სამეფო დინასტია IX—XV სს. დას. ევროპაში. I ა. დ. დააარსეს ფულკ I-ის (X ს.) მემკვიდრეებმა. ფულკ V-ის (1109—31) შვილიშვილმა ანრი პლანტაგენეტმა (იხ. *ჰენრი II*) საფუძველი ჩაუყარა ა. დ-ის ინგლ. შტოს ანუ *პლანტაგენეტთა* დინასტიას, ხოლო ფულკ V-მ — იერუსალიმის სამეფოს ა. დ-ის იერუსალიმის შტოს (1131—1228).

II ა. დ-ს (ანჟუ-კაპეტინგების დინასტია) საფუძველი ჩაუყარა შარლ I-მა ანჟუელმა (1246—85), რ-მაც საუფლისწულოდ მიიღო ანჟუ, შეიძინა პროვანსი და 1266 დაიპყრო სიცილიის სამეფო (ნაწილი დაკარგა 1282 „*სიცილიის მწუხრის*“ შემდეგ). შარლ II-ის ოთხმა შვილმა საფუძველი ჩაუყარა ა.დ -ის ოთხ შტოს: უ ნ გ რ ე თ ი ს (1290-იდან), ნ ე ა პ ო ლ ი ს (1309-იდან), ტ ა რ ე ნ ტ ო ს (1294-იდან), პ ო ლ ო ნ ე თ ი ს (1370-იდან).

III ა. დ. (ანჟუ-ვალუა) დააარსა ფილიპე IV ლამაზის ძმამ შარლ ვალუამ, რ-მაც მიიღო ანჟუ და მენი (1290). მისი შთამომავალი რენე ანჟუელი (1434—80) ერთხანს ფლობდა ნეაპოლის სამეფოს

(1438—42). ა. დ-ის უკანასკნელი წარმომადგენლის შარლ V ანჟუელის ანდერძით, 1481 ანჟუს სამემკვიდრეო — ანჟუს საჰერცოგო და პროვანსი მიიღო საფრ. მეფემ *ლუი XI-მ*; მისმა ძემ შარლ VIII-მ ა. დ-ის პრეტენზიები ნეაპოლის სამეფოზე იტალიაში ლაშქრობის (1494—1559 წწ.) საბაბად გამოიყენა.

*გ. ჟორდანია.*

**ანჟუს კუნძულები,** ახალციმბირის კუნძულთა ჯგუფის უდიდესი კ-ები: ბელკოვსკი, ფადეევსკი, ახალი ციმბირი და კოტელნი. მდებარეობს ლაპტევების და აღმ. ციმბირის ზღვებში. საერთო ფართ. დაახლ. 29 ათ. *კმ*². საშ. სიმაღლე 60—80 *მ*. ზედაპირი ძირითადად დაბალი აკუმულაციური ვაკეა. დაფარულია არქტიკული ტუნდრით. სახელი ეწოდა პოლარელი მკვლევრის პ. ანჟუს პატივსაცემად.

**ანრი** (Henri), საფრანგეთის მეფეთა სახელი. **ა.** I (1008—1060), საფრ. მეფე 1031-იდან, პირველი კაპეტინგების წარმომადგენელი. გადმოცემით, მისი მეორე მეუღლე ანა კიევის მთავრის იაროსლავის ასული ყოფილა. **ა.** II (1519—1559), საფრ. მეფე 1547-იდან *ფრანსუა I-ის* ძე. 1533 იქორწინა *ეკატერინე მედიჩიზე*. ფანატიკოსი კათოლიკე. პროტესტანტების დევნისათვის დააარსა „ცეცხლის პალატის" საგანგებო სამსჯავრო. გაზარდა ბიუროკრ. აპარატი და გადასახადები, რამაც გამოიწვია აჯანყება ქ. ბორდოში (1548). ჰაბსბურგების წინააღმდეგ შეკრა კავშირი ოსმალეთთან და გერმ. პროტესტანტებთან. დაიპყრო ქ-ები: მეცი, ტული და ვერდენი (1552). დამარცხდა ესპანელებთან ომში (იხ. *იტალიური ომები* 1494—1559). სასიკვდილოდ დაიჭრა ასპარეზობის დროს. **ა.** III (19. IX. 1551 — 2. VIII. 1589), საფრ. მეფე 1574-იდან. *ვალუას დინასტიის* უკანასკნელი წარმომადგენელი. ანრი II-ის ძე. გამეფებამდე — ანჟუს ჰერცოგი. 1567 დაინიშნა მთავარსარდლად ჰუგენოტების წინააღმდეგ ომში (იხ. *რელიგიური ომები*). 1573 აირჩიეს პოლონ. მეფედ. თავისი ძმის *შარლ IX* გარდაცვალების შემდეგ (1574) ფარულად დატოვა პოლონეთი და ავიდა საფრ. ტახტზე. განათლებულმა, მაგრამ უნებისყოფო და ზნედაცემულმა ა. III-მ ქვეშევრდომთა სიძულვილი დაიმსახურა. მის დროს გამწვავდა ბრძოლა რელიგიურ პარტიებს შორის. შეიქმნა კათოლიკების წმინდა ლიგა (1576), რ-იც მეფის ხელისუფლებას დაუპირისპირდა. უშვილო მეფემ ტახტის მემკვიდრედ გამოაცხადა თავისი ნათესავი, ჰუგენოტების ბელადი ანრი ბურბონი (იხ. *ანრი IV*). 1588 პარიზის სახალხო მღელვარების დღეებში პარიზიდან გაიქცა, 1589 ა. III-მ კავშირი დადო ანრი ბურბონთან და მასთან ერთად გარემოიცვა წმ. ლიგის ხელში მყოფი პარიზი. ა. III-მ პირველმა დაამყარა დიპლ. ურთიერთობა რუსეთთან. ფრანგ ვაჭრებს მიენიჭათ კოლის ნავსადგურით სარგებლობის უფლება (1583). 1586 ივნ.-აგვ. არხანგელსკში მივიდა პირველი ფრანგ. ხომალდი, ხოლო პარიზელი ვაჭრების კომპანიამ რუსეთის მეფის წყალობის სიგელით მიიღო თავისუფალი ვაჭრობის უფლება და სავაჭრო პრივილეგია (1587). მოკლა დომინიკანელმა ბერმა ჟაკ კლემანმა.

*ლიტ.*: Жордания Г. Г., Очерки из истории франко-русских отношений конца XVI и первой половины XVII вв., ч. 1, Тб., 1959; Champion P., Henri III, [v. 1—2], P., [1943—51].

**ა.** IV (Henri) (13. XII. 1553, პო, ბეარნი, — 14. V. 1610, პარიზი), მეფე ნავარისა 1562-იდან (ერთპიროვნულად 1572-იდან) და საფრანგეთისა 1589-იდან (ფაქტობრივად 1594-იდან), *ბურბონების* დინასტიის ფუძემდებელი. 15 წლისა ჩაება *რელიგიურ ომებში*, 1569-იდან სათავეში ჩაუდგა *ჰუგენოტებს*. იძულებული გახდა მიეღო კათოლიკობა „*ბართლომეს ღამეს*" (შემდეგ ისევ ჰუგენოტობას დაუბრუნდა). 1593 კვლავ აღიარა კათოლიკობა („პარიზი მესად ღირსო"), ეკურთხა მეფედ და 1594 ტრიუმფით შევიდა პარიზში. ა. IV-მ დაამარცხა ესპ. და ლიგის ჯარი (ფონტენ-ფრანსეზის ბრძოლა 1595), 1595—98 დაიმორჩილა ლიგის ბელადები. ჩააქრო გლეხთა აჯანყება (იხ. *კროკანები*), 1598 გამოსცა *ნანტის ედიქტი*, რ-ითაც ბოლო მოეღო რელიგ. ომებს. საფრ. ეკონ. ძომძლავრების მიზნით გლეხობა გაათავისუფლეს წინა წლების ნარჩენი გადასახადებისგან, შეამცირეს *ტალია*. განვითარდა მიწათმოქმედება, მეცხოველეობა და მეაბრეშუმეობა. ა. IV-ის მთავრობა ატარებდა პროტექციონიზმის პოლიტიკას, მფარველობდა მანუფაქტურებს, გაჰყავდა გზატკეცილები, არხები. ფრანგებმა წამოიწყეს კანადის კოლონიზაცია — საფუძველი ჩაუყარეს ქ. კვებეკს 1608. განმტკიცდა სამეფო ხელისუფლების ცენტრალიზაცია, ჩატარდა ადმ. და სასამართლო რეფორმები, გაიზარდა ბიუროკრ. აპარატის გავლენა. ა. IV ცდილობდა ანტიჰაბსბურგულ ძალთა გაერთიანებას. ჰაბსბურგებთან საბრძოლველად დაუკავშირდა გერმ. *პროტესტანტულ უნიას* (1610). ა. IV მოკლა ფანატიკოსმა კათოლიკემ ფ. *რავაიაკმა*. ა. IV-ის მმართველობის პერიოდში საფრანგეთმა განამტკიცა თავისი საერთაშორისო ავტორიტეტი. ა. IV-მ განაგრძო ანრი III-ის დროს დაწყებული დიპლ. ურთიერთობა რუსეთთან.

*ლიტ.*: Жордания Г. Г., Очерки из истории франко-русских отношений конца XVI и первой половины XVII вв., ч. 1, Тб., 1959; Мосина З., Франция при Генрихе IV, «Исторический журнал», 1938, кн. 9; Michelet J., Henri IV et Richelieu, P., 1857; Ritter R., Henri IV (Le Bearnais), P., 1945.

*გ. ჟორდანია.*



ანრი IV. ნიღაბი. წმ. ჟენევიევას ბიბლიოთეკა. პარიზი.

**ანრიო** (Hanriot) ფრანსუა (1761, ნანტური, — 28. VII. 1794, პარიზი), საფრ. დიდი რევოლუციის მოღვაწე, მემარცხენე იაკობინელი. *კორდელიერების* კლუბის წევრი და სანკიულოტების სექციის მეთაური. აქტიურად მონაწილეობდა 1791 ივლ. პარიზში მარსის ველზე გამოსვლებსა და 1792 წ. 10 აგვ. აჯანყებაში, რ-მაც დაამხო მონარქია. 1793 მაისიდან იყო პარიზის ეროვნ. გვარდიის მეთაური. 31 მაის—2 ივნ. აჯანყების დროს ა-მ მხარი დაუჭირა *რობესპიერს* და ენერგიული მოქმედებით ხელი შეუწყო ჟირონდისტების ხელისუფლების დამხობასა და *იაკობინელთა დიქტატურის* დამყარებას. *თერმიდორული გადატრიალების* დროს ა-მ გაუბედაობა გამოიჩინა კონტრრევოლუციასთან ბრძოლაში. თავი მოჰკვეთეს გაუსამართლებლად რობესპიერსა და მის მომხრეებთან ერთად 10 თერმიდორს (28 ივლ.).

**ანსა** (ANSA, იტალ. Agenzia Nazionale Stampa Associata — გაერთიანებული ბეჭდვითი სიტყვის ეროვნული სააგენტო), იტალ. საინფორმაციო სააგენტო, ყოველდღიური გაზეთების კოოპერაციული გაერთიანება. დაარსდა 1945 იანვ. რომში. კავშირი აქვს 39 საზღვარგარეთულ სააგენტოსთან. ა. გამოსცემს ახალი ამბების ყოველკვირეულ ბიულეტენებს იტალ., ფრანგ., და ინგლ. ენებზე, რელიგ. საინფორმაციო მაცნეს იტალ. ენაზე. ქვეყნის შიგნით აქვს 15 განყ-ბა, საზღვარგარეთ — 59 საკორესპონდენტო პუნქტი. არის ბეჭდვითი სიტყვის სააგენტოთა ევრ. ალიანსის წევრი.

**ანსამბლი** (ფრანგ. ensemble სიტყვასიტყვით — ერთად), ერთიანი, მწყობრი, მთელი. არქიტექტურასა და ქალაქთმშენებლობაში — შენობათა სივრცობრივი კომპოზიციების, საინჟინრო ნაგებობათა (ხიდები, სანაპიროები და სხვ.), მონუმენტური ფერწერის, ქანდაკებისა და მწვანე ნარგავთა ჰარმონიული ერთობლიობა. ა-ში, როგორც წესი, შედის ტერიტ. კეთილმოწყობის ელემენტებიც (გზები, წყალსაწრეტები და სხვ.). ა-ის ჩამოყალიბებაში დიდი როლი ენიჭება ადგილის ბუნებრივ პირობებს (რელიეფი, წყალსატევები და ა. შ.). არქიტ. ა-ის შექმნისას გათვალისწინებულია ქალაქთმშენებლობის კომპლექსის სივრცობრივი ერთიანობა, ა-ში შემავალ ნაგებობათა და შენობათა მასშტაბის, რიტმისა და მოდულის ერთობლიობა. ა. შეიძლება შეიქმნას ერთდროულად (ერთიანი ჩანაფიქრით, ერთი სტილით) ან დიდი დროის მანძილზე, თანდათანობით. ნაგებობათა ადრინდელ ჯგუფში შეიძლება ჩაშენდეს ახალი, სტილისტურად განსხვავებული ხასიათის შენობა, ისე რომ არ დაირღვეს პირველადი, ძირითადი კომპოზ. წყობა და ახალი ორგანულად შეერწყას ძველს. ასეთია, მაგ., გელათის მონასტერი, წმ. მარკოზის მოედანი ვენეციაში, სასახლის მოედანი ლენინგრადში. არქიტ. ა-ის მხატვრული ხარისხის ამაღლების, მისი იდეური გამომსახველობითი არსის გახსნის მიზნით კომპოზიციაში ხშირად ჩართულია პლასტიკური ხელოვნების სხვადასხვა ნიმუშები (იხ. *ხელოვნების სინთეზი*). ასეთია დეკაბრისტების მოედანი პეტრე I-ის ძეგლითურთ ლენინგრადში, XVII—XVIII სს. სასახლე-პარკები (*ვერსალი, პეტროდვორეცი* და სხვ.).

დეკორატიულ ხელოვნებაში — ნაწარმოების მხატვრულად ერთიანი ჯგუფი, მაგ., ინტერიერის მონუმენტური მოხატულობის ან დეკორის და მისი მოწყობილობის ა.; კოსტიუმებისა და სამკაულების ა. და ა. შ. დეკორ. ა-ის მოცულობითი სივრცობრივი კომპოზიცია ხშირად იმისდა მიხედვით იქმნება, თუ როგორია სათავსის არქიტ. გადაწყვეტა, მისი ფორმა, ზომა, პროპორციები.

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 417.

**ანსამბლი,** 1. მუსიკაში — ა) ნაწარმოები შემსრულებელთა მცირე შემადგენლობისათვის. შეიძლება იყოს კამერული, საოპერო, საოპერეტო. გვხვდება აგრეთვე ორატორიებსა და კანტატებში. გავრცელებული ანსამბლებია: დუეტი (2 მონაწილე), ტრიო ან ტერცეტი (3), კვარტეტი (4), კვინტეტი (5), სექსტეტი (6), სეპტეტი (7), ოქტეტი (8), ნონეტი (9) და სხვ.; საბალეტო ანსამბლები — პა-დე-დე (2), პა-დე-ტრუა (3), პა-დე-კატრი (4) და სხვ. ბ) ამგვარი მუს. ნაწარმოების შემსრულებელთა ჯგუფი. 2. თეატრალურ ხელოვნებაში — მსახიობთა მწყობრი, შეთანხმებული თამაში, დაქვემდებარებული სპექტაკლის საერთო შემოქმედებითს ამოცანას, მის საერთო რიტმსა და განწყობილებას. თეატრის ისტ. სხვადასხვა ეტაპზე ა-თვის იბრძოდნენ დ. დიდრო, დ. გარიკი, ფ. შრედერი, ჰ. ლაუბე და სხვ. მაგრამ თეატრის შემოქმედებითი პრინციპის დონემდე იგი მხოლოდ XIX—XX სს-ში ამაღლდა, თეატრალ. რეალიზმისა და რეჟისორის ხელოვნების განვითარების შედეგად. ამ თვალსაზრისით სრულიად ახალ ეტაპს წარმოადგენდა ევროპაში აღმოცენებული ე. წ. თავისუფალი თეატრების, განსაკუთრებით კი მოსკოვის სამხატვრო თეატრისა და მისი ერთ-ერთი დამაარსებლის კ. სტანისლავსკის მოღვაწეობა. ა-ის ხელოვნება ქართ. თეატრში განამტკიცა კ. მარჯანიშვილმა.

დღეს თეატრალური ა-ის მეოხებით წყდება რთული შემოქმედებითი ამოცანები (ეპოქის, გარემოს დახასიათება, მასობრივი სცენების გადაწყვეტა, ემოციური განწყობილების შექმნა, პარტნიორთა შორის ღრმა ფსიქოლ. ურთიერთობის დამყარება, ე. წ. მეორე პლანის, ქვეტექსტის გახსნა და სხვ.). თანამედროვე თეატრი ა-ის თეატრია. ა-ში მჟღავნდება სპექ-

ტაკლის სცენური კულტ. დონე; 3. შემსრულებელთა ჯგუფი, რ-იც გამოდის როგორც ერთიანი მხატვრული კოლექტივი. მაგ. სიმღერისა და ცეკვის, ხალხ. საკრავთა, ხალხ. ცეკვისა და სხვ. ანსამბლები.

**ანსარი** აბუ ისმაილ აბდ ალ-ლაჰ იბნ მოჰამედ ჰარავი (1006, ჰერათი, — 1088, იქვე), ირანელი მისტიკოსი პოეტი და პროზაიკოსი. სუფიური ორდენის — ე. წ. ჩიშთის ერთ-ერთი განშტოების დამაარსებელი. მისი ლექსები უმთავრესად ხალხური რობაის ფორმით არის შეთხზული. წერდა სპარს. და არაბ. ენებზე. მასვე ეკუთვნის გარითმული პროზით დაწერილი „ლოცვანი" („მუნაჯათი"), რ-იც საუკეთესოა სპარს. ლიტ-რის ამ ჟანრის ნაწარმოებთა შორის. ა-ს მიეწერება იოსებისა და ზელიხას სიუჟეტის პროზაული გადამუშავება. მანვე არაბული ენიდან თარგმნა სულამის (X—XI სს.) „სუფიების ხარისხები" და მრავალი საყურადღებო ცნობა დაუმატა ამ ნაწარმოებს.

**ანსეის ხელშეკრულებები**, არათანასწორუფლებიანი ხელშეკრულებები, რ-ებიც აშშ-მა და სხვა სახელმწიფოებმა 1854—58 დადეს იაპონიასთან ანსეის [იმპ. კომეის მეფობის წლების (1854—60) ოფიც. სახელწოდება] წლებში. ა. ხ-მა ბოლო მოუღო გარე სამყაროსაგან იაპონიის ორსაუკუნოვან იზოლაციას. 1852 აშშ-ის მთავრობამ იაპონიაში გაგზავნა ესკადრა მ. პერის მეთაურობით, რ-მაც იარაღის გამოყენების მუქარით აიძულა იაპონია 1854 წ. 31 მარტს კანაგავაში დაედო პირველი ხელშეკრულება აშშ-თან, რ-ის თანახმად ჰაკოდატესა და სიმოდას ნავსადგურებში შესვლის უფლება ეძლეოდათ ამერ. გემებს ვაჭრობის ნებართვის გარეშე. ასეთივე ხელშეკრულება იაპონიამ დადო ინგლისთან 1854 წ. 14 ოქტ., რუსეთთან — 1855 წ. 7 თებ. 1857 წ. 17 ივნისს აშშ-ის გენ. კონსულმა ტ. ჰარისმა შანტაჟითა და მუქარით მიაღწია იაპონელებთან უფრო ხელსაყრელი ხელშეკრულების, ხოლო ერთი წლის შემდეგ 1858 წ. 29 ივლისს — იაპონიისათვის კაბალური სავაჭრო ხელშეკრულების დადებას. ასეთივე ხელშეკრულება დადო იაპონიამ რუსეთთან (1858 წ. 19 აგვ.), ინგლისთან (1858 წ. 26 აგვ.) და საფრანგეთთან (1858 წ. 9 ოქტ.). ამრიგად იაპონია ჩაერთო მსოფლიო კაპიტ. ბაზარში. უცხოელებმა ექსტერიტორიალობისა და საკონსულო იურისდიქციის უფლება მოიპოვეს. იაპონიამ დაკარგა საბაჟო ავტონომიის უფლება. შემოტანილ საქონელზე დაწესდა დაბალი ბაჟი. 1867—68 იაპონიის დაუმთავრებელი ბურჟ. რევ. შემდეგ მწვავედ დაისვა ა. ხ-ის გაუქმების საკითხი. 1894 იაპონიამ შეძლო ახალი ხელშეკრულების დადება ინგლისთან, რ-ის ძალით 1899-იდან გაუქმებულად ითვლებოდა ა. ხ-ის უთანასწორო მუხლები, გარდა საბაჟო ავტონომიის შეზღუდვის მუხლისა. მსგავსი ხელშეკრულებები დაიდო იაპონიასა და სხვა სახელმწიფოებს შორის. 1911 სავაჭრო ხელშეკრულებებში გაუქმდა საბაჟო ავტონომიის დარჩენილი შეზღუდვანიც, თუმცა ფაქტობრივად იაპონია მათ რუსეთთან 1904—05 ომის დროიდან თითქმის აღარ უწევდა ანგარიშს.

**ანსელი** (Ancel) მარკ (დ. 14. VII. 1902, იზესტე, საფრანგეთი), ფრანგი მეცნიერი, იურისტი, სისხლის სამართ. და შედარებითი სამართლისმცოდნეობის სპეციალისტი. საფრ. ინ-ტის წევრი (1970), პარიზის უნ-ტის პროფესორი, საფრ. საკასაციო სასამართლოს სამოქალაქო საქმეთა პალატის პრეზიდენტი (1968-იდან), იურიდიულ მეცნიერებათა საერთაშორისო ასოციაციის პრეზიდენტი (1965—68); საფრ. და სოციალ. ქვეყნების იურისტთა რეგულარული შეხვედრების ერთ-ერთი ორგანიზატორი. 1962 საფრანგეთში ა-ის მონაწილეობით გამოიცა „საბჭოთა სისხლის სამართლის სისტემის შესავალი", რ-საც დართული აქვს რსფსრ სისხლის სამართ. და სისხლის სამართ. საპროცესო კოდექსების, აგრეთვე რსფსრ სასამართლო წყობილების კანონის ფრანგ. თარგმანები.

*თხზ.*: Introduction comparative aux codes pénaux européens, P., 1956; Les codes pénaux européens, présentées dans leur texte actuel, v. 1—3, P., 1954—57 (თანაავტ.: J. Marx); Новая социальная защита, пер. с франц., М., 1970.

**ანსელმ კენტერბერიელი** (Anselm of Canterbury), წმინდა ანსელმი (1033, აოსტა, იტალია, —1109, კენტერბერი), ინგლისელი ფილოსოფოსი, სქოლასტიკოსი. ნაშრომების უმეტესობა — „ჭეშმარიტებისათვის", „მონოლოგი", „პროსლოგიუმი" და „რატომაა ღმერთი ადამიანი?" — დაწერა ლე ბეკის მონასტერში (ნორმანდია) აბატად ყოფნის დროს. 1093-იდან იყო კენტერბერიის არქიეპისკოპოსი. ა. *პლატონისა* და ავგუსტინეს მიმდევარია. ღმერთი-სიკეთე მისთვის სამყაროს პირველმიზეზია, რ-იც თავისი აზრების — საგანთა პირველსახეების მიხედვით არაფრისაგან ქმნის ყოველივეს. ა-თვის რელიგ. რწმენა შემეცნების წანამძღვარი და საფუძველია. „კი არ შევიმეცნებ და ვიწამებ, არამედ მწამს და შევიმეცნებ". ამავე დროს იგი აღიარებს რაციონალური გზით ღვთის შემეცნების შესაძლებლობას, „პროსლოგიუმში" ა. იძლევა ღვთის არსებობის ონტოლოგიურ დასაბუთებას, რ-ის თანახმადაც ღვთის არსებობა გამოდის მისივე ცნებისაგან. თვით ღვთის უარმყოფელისთვისაც კი ღმერთი არის ისეთი არსება, რ-ზე უფრო სრულყოფილის მოსაზრება შეუძლებელია. მაგრამ, თუ ღმერთის ცნება არ გულისხმობს შესაბამის სინამდვილეს, მაშინ იგი არ ყოფილა სრულყოფილი არსების ცნება. მივიღეთ წინააღმდეგობა; მაშასადამე, ღმერთი არსებობს სინამდვილეში. ა-ის ეს დასაბუთება მის სიცოცხლეშივე გააკრიტიკეს. პოლემიკაში *უნივერსალიების* შესახებ ა. რეალიზმის პოზიციაზე იდგა.

*დ. ზუმბაძე.*

**ანსონი** (Anson) ჯორჯ (23. IV. 1697 — 6. VI. 1762), ინგლ. სამხ.-საზღვაო მოღვაწე, ადმირალი (1761), ბარონი (1747), ავსტრიული მემკვიდრეობისათვის ომის (1740—48) მონაწილე. 1747 ფინისტერის კონცხთან გაანადგურა ფრანგების ესკადრა. 1744-იდან მსახურობდა საადმირალოში, რ-საც 1751-იდან სათავეში ჩაუდგა. *შვიდწლიანი ომის* (1756—63) დროს მეთაურობდა ესკადრას. ავტორია სამხ.-საზღვ. წესდებისა და სამხ. ხომალდების ახალი კლასიფიკაციისა. არაოფიციალურად „ფლოტის მამას" უწოდებდნენ.

**„ან სულ, ან არაფრის" კანონი** ფიზიოლოგიაში, დებულება, რ-ის თანახმად აგზნებადი ქსოვილი (ნერვული და კუნთოვანი) ან სულ არ უპასუხებს გაღიზიანებას (თუ იგი ზღურბლოვანზე დაბალია), ან პასუხს იძლევა მაქს. რეაქციით (თუ გაღიზიანება ზღურბლოვან სიდიდეს აღწევს). აგზნების ინტენსივობა მაქსიმალურია ზღურბლოვანი გაღიზიანებისას (იხ. *გაღიზიანების ზღურბლი*) და გაღიზიანების ძალის მატებასთან ერთად არ იცვლება. კანონი აღმოაჩინა ამერ. ფიზიოლოგმა ჰ. ბოუდიჩმა (1871). შემდგომი გამოკვლევებით დადგინდა, რომ, თუ გაღიზიანება ზღურბლოვანზე მცირეა, იგი გაღიზიანებულ მონაკვეთში იწვევს ადგილობრივ, გავრცელების უნარს მოკლებულ აგზნებას; ხოლო, თუ იგი ზღურბლოვან გაღიზიანებას აჭარბებს, საპასუხო რეაქცია მუდამ მაქსიმალურია და მისი ინტენსივობა გაღიზიანებული ქსოვილის ფუნქციური მდგომარეობით განისაზღვრება. იხ. *ბიოელექტრული პოტენციალები.*

**ანტაბლემენტი** (ფრანგ. entablement, წინდ. en, table — მაგიდა, ფიცარი), კლასიკური *არქიტექტურული ორდერის* სვეტებზე დაყრდნობილი ჰორიზონტალური ნაწილი. შედგება (ქვევიდან ზევით) მზიდავი ნაწილის — არქიტრავის, მასზე დაყრდნობილი ფრიზისა და დამაგვირგვინებელი ნაწილის—კარნიზისაგან. სხვადასხვა არქიტ. ორდერში ა-ის პროპორციები და პლასტ. დამუშავება სხვადასხვანაირია. ა. წარმოიშვა ხის კოჭოვანი გადახურვის საფუძველზე და შენარჩუნებული აქვს მისი სტრუქტურა.



ანტაბლემენტი.

**ანტაგონიზმი** (ბერძნ. antagōnizomai —ვებრძვი, ვუპირისპირდები), შეურიგებელი წინააღმდეგობა ერთმანეთის საპირისპირო ძალებსა და ტენდენციებს შორის. ამ მნიშვნელობით იხმარება ა. რელიგ. სისტემებში (წინააღმდეგობა სიკეთესა და ბოროტებას შორის), *კანტის, შოპენჰაუერის* და სხვ. იდეალისტურ ფილოსოფიურ სისტემებში. აღნიშნული მნიშვნელობით იხმარება ა. აგრეთვე ბიოლოგიაში, მათემატიკაში. ა. განსაკუთრებით მწვავედ იჩენს თავს ანტაგონისტურ საზ. ფორმაციებში. მარქსიზმს მიაჩნია, რომ ანტაგონისტური წინააღმდეგობის გადაჭრა ასეთ ფორმაციებში შეიძლება მხოლოდ კლასობრივი ბრძოლის გზით, რ-ის ფორმები და მეთოდები განისაზღვრება განვითარების კონკრ.-ისტ. პირობებით. იხ. *ანტაგონისტური და არაანტაგონისტური წინააღმდეგობანი*, აგრეთვე *ანტაგონისტური და არაანტაგონისტური ფორმაციები.*

**ანტაგონიზმი** ბიოლოგიაში, პირველ ყოვლისა ვლინდება ორგანიზმების ბრძოლაში არსებობისათვის (იხ. *ბრძოლა არსებობისათვის*). ანტაგონისტური ურთიერთდამოკიდებულება ყველაზე მკაფიოდ გამოიხატება მტაცებლისა და მისი მსხვერპლის (იხ. *მტაცებლობა*), მასპინძლისა და პარაზიტის (იხ. *პარაზიტიზმი*) ურთიერთდამოკიდებულებაში. ანტაგონისტურია კონკურენტული ურთიერთდამოკიდებულებაც (იხ. *კონკურენცია*) ცხოველებისა — საკვების, ხოლო მცენარეებისა — სინათლისა და მინერ. საკვების გამო.

ფიზიოლოგიაში მსგავსი სახის დამოკიდებულებებს ეწოდება ფიზიოლ. ფუნქციათა ა., რაც შეინიშნება ჩონჩხის კუნთების მოქმედებაში (იხ. *ანტაგონისტები*), *ვეგეტატიური ნერვული სისტემის* სიმპათიკურ და პარასიმპათიკურ განყ-ბათა ურთიერთსაპირისპირო ზემოქმედებაში გუგაზე, გულის მუშაობაზე და სხვ. ფუნქციისა და რეგულატორულ ზეგავლენათა ა. საფუძველია არა მარტო ნერვულ-რეფლექტორული, არამედ ჰუმორალური და ნეიროჰუმორალური რეგულაციებისა, რ-თა მეოხებითაც ორგანიზმი ინარჩუნებს სისხლის წნევის, სისხლის ოსმოსური წნევისა და სხვ. გარკვეულ დონეს (იხ. *ჰომეოსტაზი*).

იონების, სამკურნალო ნივთიერებათა, შხამების ა. ვლინდება, როცა ესა თუ ის ნივთიერება სხვა ნივთიერებასთან (წამალთან, შხამთან) ერთად ორგანიზმში შეყვანისას კარგავს ტოქსიკურობას ან სამკურნალო (სასარგებლო) თვისებებს.

ა. მიკრობებისა, ანტიბიოზი, ამა თუ იმ სახეობის მიკროორგანიზმის მიერ სხვა სახეობის დათრგუნვა. ფართოდაა გავრცელებული ბუნებაში. პირველად ეს მოვლენა შენიშნა ლ. პასტერმა (1877). ზოგჯერ ანტაგონისტების გავლენით წყდება მიკრობის ზრდა და გამრავლება; ზოგჯერ მისი უჯრედები იშლება, იხსნება, ზოგჯერ კი ბრკოლდება ან წყდება უჯრედებში მიმდინარე ბიოქიმ. პროცესები, მაგ., სუნთქვა, ამინომჟავების სინთეზი. ა. ყველაზე მკვეთრად ვლინდება აქტინომიცეტებში, ბაქტერიებსა და სოკოებში, აგრეთვე წყალმცენარეებსა და უმარტივესებში. მისი მექანიზმი ნაირგვარია და ხშირად არა სავსებით გარკვეული. ანტაგონისტ მიკრობებს იყენებენ *ანტიბიოტიკების* წარმოებაში, აგ-

რეთვე კვების მრეწველობაში. გარდა ამისა, სასარგებლო ანტაგონისტ-მიკრობების მასობრივად გამრავლება აჯანსაღებს ნიადაგს.

**ანტაგონისტები** (ბერძნ. antagōnistēs— მოწინააღმდეგე) ანატომიასა და ფიზიოლოგიაში, კუნთები, რ-ებიც იწვევენ მოძრაობას ორი საწინააღმდეგო მიმართულებით (მაგ., კიდურების მოხრასა და გაშლას). ჩვეულებრივ ისინი მორიგეობით აღიგზნებიან: კუნთების ერთი ჯგუფის შეკუმშვის გამომწვევ სტიმულებს ცენტრალურ ნერვულ სისტემაში თან სდევს მათი ა-ის მუშაობის შემაკავებელი იმპულსები, რაც ადამიანის ან ცხოველის მოძრაობათა ზუსტ კოორდინაციას უზრუნველყოფს (სიარულის დროს ფეხი მუხლის სახსარში იღუნება და იშლება). მიკრობიოლოგიაში— მიკროორგანიზმები, რ-ებიც თრგუნავენ სხვა სახეობის მიკრობთა ზრდას, გამრავლებასა და მათი ცხოველმოქმედების სხვა გამოვლინებებს (იხ. *ანტაგონიზმი* ბიოლოგიაში).

**ანტაგონისტური და არაანტაგონისტური ფორმაციები,** საზ-ბის ორი თვისებრივად განსხვავებული ტიპი. ანტაგონისტური ფორმაციის დროს საზ-ბა დაყოფილია ერთმანეთისადმი დაპირისპირებულ მტრულ სოც. ჯგუფებად — ექსპლუატატორებად და ექსპლუატირებულებად. ამ დაპირისპირების ეკონ. საფუძველია კერძო საკუთრება წარმოების საშუალებებზე. ისტორიულად ცნობილია სამი ტიპის ანტაგონისტური საზ.-ეკონ. ფორმაცია. მონათმფლობელური, ფეოდალური და კაპიტალისტური (იხ. *მონათმფლობელური წყობილება, ფეოდალიზმი, კაპიტალიზმი*). ეკონ. გათიშვა უდევს საფუძვლად ექსპლუატატორთა და ექსპლუატირებულთა შორის მწვავე კლასობრივ ბრძოლას ანტაგონისტურ საზ-ბაში. ძველიდან ახალ წყობილებაზე გადასვლა ხორციელდება პოლიტ. რევ. გზით.

არაანტაგონისტური ფორმაცია ემყარება საზ. საკუთრებას წარმოების საშუალებებზე, რაც შეესაბამება წარმოების საზ. ხასიათს და გამორიცხავს საზ-ბის გათიშვას ერთმანეთისადმი დაპირისპირებულ მტრულ სოც. ჯგუფებად. არაანტაგ. ფორმაციის პირველი ისტ. ფორმა იყო პირველყოფილი თემური წყობილება. მისი უმაღლესი ფორმაა კომუნისტური საზ.-ეკონ. ფორმაცია. (იხ. *კომუნიზმი*).
*ბ. ლუტიძე.*

**ანტაგონისტური და არაანტაგონისტური წინააღმდეგობანი,** წინააღმდეგობის სახეები, რ-ებიც განსხვავდებიან ერთმანეთისაგან შინაარსით, ფორმით, დაძლევის გზებით. ანტაგონისტური და არაანტაგონისტური წინააღმდეგობები ახასიათებს საზ-ბას განვითარების სხვადასხვა ისტორიულ საფეხურზე.

ანტაგონისტური წინააღმდეგობის სპეციფ. ნიშნებია მტრული, შეურიგებელი ურთიერთობა საზ. ძალებსა, ჯგუფებსა და ტენდენციებს შორის, მისი გადაზრდა აშკარა კონფლიქტებსა და შეჯახებებში, დაპირისპირებულობის დაძლევა არამშვიდობიანი საშუალებებით, სოც. რევ. გზით. ანტაგონისტური წინააღმდეგობა დამახასიათებელია მონათმფლობელური, ფეოდ. და კაპიტალ. საზ.-ეკონ. ფორმაციებისათვის. მისი ეკონ. საფუძველია წინააღმდეგობა წარმოების საზ. ხასიათსა და მითვისების კერძო ფორმას შორის. ანტაგონისტური წინააღმდეგობა ვლინდება ექსპლუატატორთა და ექსპლუატირებულთა შორის მწვავე კლასობრივი ბრძოლის სახით ეკონ., სოც.-პოლიტ. და იდეოლოგიურ სფეროებში.

სოციალიზმის დროს წარმოების საზ. ხასიათი სავსებით შეესაბამება მითვისების საზ. ფორმებს, რის გამოც ისპობა ბაზა ანტაგონისტური წინააღმდეგობებისათვის. მაგრამ სოციალ. საზ-ბა თავისუფალი არ არის წინააღმდეგობებისაგან. ვ. ი. ლენინის სიტყვებით, ანტაგონიზმი და წინააღმდეგობა ერთი და იგივე არ არის, პირველი ქრება, მეორე კი რჩება სოციალიზმის დროს. სოციალ. საზ-ბების წინააღმდეგობანი არაანტაგონისტური ბუნებისაა.

სოციალიზმის პირობებში არაანტაგონისტური წინააღმდეგობა მჟღავნდება მდგომარეობით და ინტერესებით საერთო, მაგრამ განვითარების დონით არსებითად განსხვავებული საზოგადოებრივი ძალებისა და მხარეების ურთიერთქმედებაში (მაგალითად, არსებითი განსხვავება მუშათა კლასსა და კოლმეურნე გლეხობას შორის, ქალაქსა და სოფელს შორის, ფიზ. და გონებრივ შრომას შორის და სხვ.). არაანტაგონისტური წინააღმდეგობისათვის დამახასიათებელია განსხვავებული მხარეების ურთიერთთანამშრომლობა, მათ შორის არსებითი ზღვრების თანდათანობითი ქრობა, წინააღმდეგობათა გამომჟღავნება და დაძლევა მშვიდობიანი საშუალებებით. ანტაგონისტური წინააღმდეგობისაგან განსხვავებით არაანტაგონისტური წინააღმდეგობის დაძლევა არსებული წყობილების დამხობას კი არ იწვევს, არამედ მის ყოველმხრივ სრულყოფასა და განვითარებას.
*ბ. ლუტიძე.*

**ანტაგონისტური თამაშები** მათემატიკაში, *თამაშთა თეორიის* ცნება. ა. თ-ში მონაწილეობს საპირისპირო ინტერესების მქონე ორი მოთამაშე (I და II). ერთი მოთამაშის მოგება მეორის წაგების ტოლფასია და პირიქით. ამიტომ გამორიცხულია მოთამაშეთა ერთობლივი მოქმედება, მათი მოლაპარაკება და შეთანხმება. ა. თ-ად შეიძლება ჩაითვალოს აზარტული და სპორტული თამაშების უმრავლესობა, თუ მათში ორი მოთამაშე (ან გუნდი) მონაწილეობს. გაურკვეველ პირობებში გადაწყვეტილებათა მიღება (მათ შორის სტატისტ. გადაწყვეტილებათა მიღებაც) შეიძლება ა. თ-ად იქნეს განხილული. ფორმალურად ა. თ. წარმოადგენს სამეულს $<A, B, H>$, სადაც $A$ და $B$ მოთამაშეთა სტრატეგიების სიმრავლეა, ხოლო $H(a, b)$ არის $(a, b.)$ წყვილებზე დამოკიდებული მოგების ფუნქცია, სადაც $a \in A$, $b \in B$. ა. თ-ში მოთამაშეთა მიზანშეწონილი მოქმედების საფუძველია მინიმაქსის პრინციპი ანუ სტრატეგია. I მოთამაშე $a$ სტრატეგიის არჩევით ცდილობს $H(a, b)$ ფუნქციის მაქსიმიზებას, ხოლო II მოთამაშე $b$ სტრატეგიით ცდილობს $H(a,b)$-ს მინიმიზებას. ა. თ. ქმნის თამაშთა კლასს, რ-ებშიც ნათელია მოთამაშეთა მოქმედების პრინციპის საფუძველი. ამიტომ ა. თ-ის საშუალებათა გამოყენება აადვილებს უფრო ზოგადი თამაშების ანალიზს. ასეთი ანალიზის მაგალითს იძლევა კოოპერაციულ თამაშთა კლასიკური თეორია.

*ლიტ.*: Бесконечные антагонистические игры, под ред. Н. Н. Воробьева, М., 1963.

**ანტაგონისტური ფორმაცია,** იხ. *ანტაგონისტური და არაანტაგონისტური ფორმაციები.*

**ანტაგონისტური წინააღმდეგობა,** იხ. *ანტაგონისტური და არაანტაგონისტური წინააღმდეგობანი.*

**ანტალგოლი** (*ანტი...* და *ალგოლი* — ვარსკვლავის სახელწ.), RR ლირის ტიპის *ცვალებადი ვარსკვლავების* ერთ-ერთი სახელწოდება. განეკუთვნება მოკლეპერიოდიან ცეფეიდებს. ა-ის ბრწყინვალების ცვალებადობის გამომსახველ მრუდს ალგოლის ბნელებად-ცვალებადი ვარსკვლავის ბრწყინვალების მრუდის შებრუნებულის მსგავსი სახე აქვს. ეს სახელწოდებაც ამის გამო მიიღო.

**ანტალკიდას ზავი,** სამეფო ზავი, დაიდო ძვ. წ. 387 ან 386 სპარსეთის ქალაქ სარდში *კორინთის ომის* შემდეგ, რ-იც 395—387 მიმდინარეობდა სპარტასა და ბერძნ. ქალაქ-სახელმწიფოთა კოალიციას (ათენი, თებე, კორინთი, არგოსი და სხვ.) შორის. სპარსეთის ზეგავლენით მოკავშირეები იძულებული გახდნენ სპარტელი მხედართმთავრისა და დიპლომატის ანტალკიდას (Antalkidas) პირობები მიეღოთ. ზავის პირობების შესრულებისათვის თვალყურის დევნება დაევალა სპარტას, რამაც საგრძნობლად გააძლიერა მისი ჰეგემონია საბერძნეთში. ამ ზავით ბერძნები ფაქტობრივად კარგავდნენ ყველა მონაპოვარს, რაც *ბერძენ-სპარსელთა ომებით* მოიხვეჭეს. მც. აზიისა და კვიპროსის ბერძნ. ქალაქები კვლავ სპარსეთს დაემორჩილნენ. დანარჩენებმა დამოუკიდებლობა მიიღეს, თუმცა კავშირებში გაერთიანება მაინც ეკრძალებოდათ. არსებობა შეინარჩუნა მხოლოდ პელოპონესის კავშირმა. სპარსეთის ფლოტს გზა გაეხსნა ეგეოსის ზღვაში, რაც ათენის საზღვ. ძლიერებას ემუქრებოდა. ა .ზ. საბერძნეთის დაქუცმაცებულობის აღიარებას ნიშნავდა. ა. ზ-ის ტექსტს გვაცნობს *ქსენოფონტი* „საბერძნეთის ისტორიაში".

*ლიტ.*: წერეთელი ა., ძველი საბერძნეთი, ტ. 1, თბ., 1966.



ქ. ანტანანარივუ.

**ანტანანარივუ** (Antananarivo), ტანანარივე (Tananarive), მალაგასის რესპ. დედაქალაქი. მდებარეობს პლატოზე, კ. მადაგასკარის ცენტრ. ნაწილში. 400 ათ. მცხ. (1970). ქვეყნის მთავარი ეკონ. ცენტრი. რკინიგზით უკავშირდება ქ-ებს ტამატავეს და ანცირაბეს. გზატკეცილების კვანძი. ა-დან 50 *კმ*-ზეა საერთაშ. მნიშვნელობის აეროდრომი არივუნიმამუ, 17 *კმ*-ზე — აეროდრომი ივატუ. კვების (ხორცსაკონსერვო და ბრინჯსაწმენდი), ტყავ-ფეხსაცმლის, სამკერვალო, ქიმ., ხის დასამუშ. მრეწველობა, აკუმულატორების წარმოება. უნ-ტი (1961), მედ. და ფარმაკ., ლიტ-რისა და სოციოლოგიის ეროვნ. უმაღლესი სკოლები, მეცნ. აკად., ბოტან. და ზოოლ. პარკები, ობსერვატორია, მუზეუმები, ეროვნ. საჯარო ბ-კა. ა. დაარსდა XVII ს. I ნახევარში.

**ანტანტა** (ფრანგ. Entente). „გულითადი თანხმობა" (ფრანგ. Entente cordiale), ინგლ, საფრ. და მეფის რუსეთის იმპერიალ. ბლოკი (ცნობილია აგრეთვე „სამთა თანხმობის" სახელწოდებით), რ-იც I მსოფლიო ომის (1914—18) დროს აერთიანებდა გერმანია-ავსტრია-უნგრეთის და მათი მოკავშირეების წინააღმდეგ მებრძოლ 20-ზე მეტ სახელმწიფოს. ა-ის შექმნას წინ უსწრებდა რუს.-საფრ. დაახლოება და მათ შორის დადებული კავშირი 1891 — 1893, როგორც საპასუხო აქცია გერმანია-ავსტრია-უნგრეთის კავშირზე 1879 და მასთან იტალიის შეერთებაზე (იხ. *სამთა კავშირი 1882*). ა-ის საბოლოო ჩამოყალიბება გაფორმდა ინგლის-საფრანგეთის (1904) და ინგლის-რუსეთის (1907) შეთანხმებებით, რითაც დამთავრდა ევრ. დიდი სახელმწიფოების გათიშვა ორ მტრულ ბანაკად: ერთი მხრივ — გერმანია და ავსტრია-უნგრეთი, მეორე მხრივ — ინგლისი, საფრანგეთი და რუსეთი. ამ ორი იმპერიალ. გაერთიანების შექმნა I მსოფლიო ომის წინ განპირობებული იყო ბრძოლით მსოფლიოს ხელახალი განაწილებისათვის. XX ს. დასაწყისში ინგლის-გერმანიის წინააღმდეგობათა გამწვავებამ განმსაზღვრელი მნიშვნელობა მოიპოვა საერთაშ. ურთიერთობაში და უკანა პლანზე გადაიტანა ინგლ. კოლონ. მეტოქეობა საფრანგეთსა და რუსეთთან. გერმ. აგრესიულობის გაძლიერებამ აიძულა ინგლისი უარი ეთქვა „*ბრწყინვალე იზოლაციის*" პოლიტიკაზე. ა-ის სისტემაში რუსეთი და საფრანგეთი წარმოადგენდნენ მოკავშირეებს, რ-თაც გააჩნდათ სამხ. ვალდებულებანი ერთმანეთის მიმართ. ეს ვალდებულებანი განსაზღვრული იყო სამხ. კონვენციით (1892) და

ორივე სახელმწიფოს გენ. შტაბების შემდეგდროინდელი გადაწყვეტილებებით. ინგლ. მთავრობა კი, მიუხედავად კონტაქტებისა, რ-ებიც ინგლ.-საფრ. გენ. შტაბებმა (1906) და სამხ.-საზღვ. სარდლობებმა (1912) დაამყარეს, თავს არიდებდა გარკვეულ სამხ. ვალდებულებებს. ა-ის შექმნამ შეარბილა, მაგრამ ვერ მოსპო უთანხმოებანი მის მონაწილეთა შორის, რითაც სარგებლობდა გერმანია, რ-იც ცდილობდა მოეწყვიტა რუსეთი ა-გან. თავის მხრივ ა-ის ქვეყნები ცდილობდნენ იტალია და ავსტრია-უნგრეთი სამთა კავშირისაგან ჩამოეცილებინათ. ამის შედეგად იტალია (რ-ის ყოფნა სამთა კავშირში ავსტრია-უნგრეთთან მწვავე წინააღმდეგობების გამო თავიდანვე მეტად პირობითი იყო; იტალიასა და საფრანგეთს შორის ჯერ კიდევ 1900, 1902-იდან არსებობდა ფარული შეთანხმებები) თუმცა I მსოფლიო ომის დაწყებამდე ფორმალურად სამთა კავშირში რჩებოდა, მაგრამ 1915 მაისში ა-ის მხარეზე გადავიდა. გერმ. მიერ წამოწყებული I მსოფლიო ომის დასაწყისშივე ა-ის ქვეყნები ერთობლივად გამოვიდნენ მის წინააღმდეგ. ინგლისს, საფრანგეთსა და რუს. შორის ლონდონის შეთანხმება (1914 სექტ.) სეპარატული ზავის დაუდებლობის შესახებ ამ სახელმწიფოებისათვის სამოკავშირეო სამხ. ხელშეკრულების მაგივრობას ასრულებდა. 1915 ოქტ. აღნიშნულ ხელშეკრულებას შეუერთდა აგრეთვე იაპონია, რ-მაც ჯერ კიდევ 1914 აგვისტოში გამოუცხადა ომი გერმანიას. ომის მსვლელობაში ა-ს თანდათან შეუერთდნენ სხვა ქვეყნებიც. ომის დასასრულისათვის ანტიგერმ. კოალიციაში შედიოდნენ (გარდა რუსეთისა, რ-იც ომიდან ოქტ. რევ. შემდეგ გამოვიდა) აშშ, ბელგია, ბოლივია, ბრაზილია, ჰაიტი, გვატემალა, ჰონდურასი, ეკვადორი, იაპონია, ინგლისი, იტალია, კუბა, ლიბერია, ნიკარაგუა, პანამა, პერუ, პორტუგალია, რუმინეთი, სან-დომინგო, სან-მარინო, საბერძნეთი, საფრანგეთი, სერბია, სიამი, ურუგვაი, ჩერნოგორია, ჩინეთი, ჰიჯაზი. გერმ. და მისი მოკავშირეების მსგავსად, რ-ებმაც მსოფლიოს გადანაწილების იმპერიალ. პროგრამა შეიმუშავეს, ა-ის მთავარმა მონაწილეებმა ომის დასაწყისშივე არაერთგზის გამართეს საიდუმლო მოლაპარაკება ომის მიზნების შესახებ. ამ მოლაპარაკებათა შედეგად დადებული ხელშეკრულება-შეთანხმებანი მიზნად ისახავდნენ მათი ანექსიონისტური მისწრაფებების განხორციელებას (*ინგლის-საფრანგეთ-რუსეთის შეთანხმება 1915* — ითვალისწინებდა შავი ზღვის სრუტეების გადასვლას რუსეთის ხელში; *ლონდონის ხელშეკრულება 1915* — ა-სა და იტალიას შორის განსაზღვრავდა იტალ. ტერიტ. გაფართოებას ავსტრიის, ოსმალეთისა და ალბანეთის ხარჯზე; *საიქს-პიკოს ხელშეკრულება 1916*—ოსმალეთის აზიურ სამფლობელოების გაყოფის შესახებ ინგლისს, საფრანგეთს და რუსეთს შორის და სხვ.). დიდი ოქტ. სოც. რევ. შემდეგ ა-ის ქვეყნების (და აშშ) იმპერიალ. წრეებმა მოაწყვეს ინტერვენცია საბჭოთა რუსეთის წინააღმდეგ იმ მიზნით, რომ დაემხოთ საბჭოთა ხელისუფლება, დაენაწილებინათ რუსეთი და გადაექციათ იგი კოლონიად, მაგრამ საბჭოთა ხალხმა კომ. პარტიის მეთაურობით შეძლო ინტერვენტებისა და შინაგანი კონტრრევოლუციის განადგურება (იხ. *სამოქალაქო ომი და სამხედრო ინტერვენცია 1918—20*). კონტრრევ. ინტერვენციის ჩაშლამ გაამწვავა წინააღმდეგობანი ა-ის მონაწილეებს შორის, რამაც მისი დაშლა გამოიწვია.

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., მოხსენება აღმოსავლეთის ხალხთა კომუნისტური ორგანიზაციების სრულიად რუსეთის II ყრილობაზე 1919 წ. 22 ნოემბერს, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 30; მ ი ს ი ვ ე, ცენტრალური კომიტეტის პოლიტიკური მოხსენება 2 დეკემბერს. [რკპ(ბ) სრულიად რუსეთის VIII კონფერენცია. 1919 წ. 2—4 დეკემბერი], იქვე; მ ი ს ი ვ ე, წერილები შორიდან (წერილი მეოთხე). როგორ მივაღწიოთ ზავს?, იქვე, ტ. 23; კ ი ღ უ რ ა ძ ე გ., ნარკვევები პირველი მსოფლიო ომის მომზადების ისტორიიდან, თბ., 1960; Е р у с а л и м с к и й А. С., Внешняя политика и дипломатия германского империализма в конце XIX в., М.—Л., 1948; М а н ф р е д А. З., Внешняя политика Франции 1871—1891 гг., М., 1952; Т а р л е Е. В., Европа в эпоху империализма 1871—1919 гг., Соч., т. 5, М., 1958.

*რ. სიკინჭალაშვილი.*

**ანტანტა ბალკანეთისა,** თურქეთის, იუგოსლავიის, რუმინეთისა და საბერძნეთის კავშირი. დაიდო ათენში 1934 წ. 9 თებ. საფრანგეთის ინიციატივით და მიზნად ისახავდა I მსოფლიო ომის შემდეგ ბალკანეთში არსებულ ძალთა თანაფარდობის შენარჩუნებას (იუგოსლავია და რუმინეთი იმავდროულად შედიოდნენ მცირე ანტანტაში, რ-იც აგრეთვე მჭიდროდ იყო დაკავშირებული საფრანგეთთან). ა. ბ-ის ქვეყნები ვალდებულნი იყვნენ დაეცვათ თავიანთი საზღვრების უშიშროება ბალკანეთში და დახმარებოდნენ ერთმანეთს ერთ-ერთ მათგანზე თავდასხმის შემთხვევაში. მაგრამ გერმანიამ და იტალიამ გამოიყენეს წინააღმდეგობანი ა. ბ-ის მონაწილეებს შორის: აღნიშნული ქვეყნების პროფაშისტურ დაჯგუფებათა მეშვეობით მათ შეარყიეს საფრ. გავლენა ბალკანეთში და განამტკიცეს თავიანთი პოზიციები. II მსოფლიო ომმა ბოლო მოუღო ა. ბ-ის არსებობას.

*ლიტ.*: Б о ш к о в и ч Б., Балканы и международный империализм, М., 1936.

**ანტანტა მცირე,** იუგოსლავიის, რუმინეთისა და ჩეხოსლოვაკიის ბლოკი. შეიქმნა საფრ. ზეგავლენით I მსოფლიო ომის შემდეგ (1920—21) ცენტრ. და სამხ.-აღმ. ევროპაში ძალთა თანაფარდობის შესანარჩუნებლად. ა. მ-ს საფუძვლად დაედო სამი შეთანხმება: ხელშეკრულება ურთიერთდახმარების შესახებ ჩეხოსლოვაკიასა და იუგოსლავიას შორის (1920 წ. 14 აგვ., ბელგრადი), ანალოგიური ჩეხოსლოვაკია-რუმინეთის ხელშეკრულება (1921 წ. 23 აპრ., ბუქარესტი) და ხელშეკრულება იუგოსლავიასა და რუმინეთს შორის (1921 წ. 7 ივნ., ბელგრადი). ა. მ. დაკავშირებული იყო პოლონეთთან ახალგაზრდა საბჭ. სახელმწიფოს წინააღმდეგ მიმართული რუმ.-პოლონ. კავშირის მეშვეობით (დაიდო 1921 წ. 18 ივლისს). ა. მ-ს სახელმწიფოები გამოდიოდნენ ერთა ლიგაში, გენუისა და ლონდონის კონფერენციებზე საფრ. საგარეო პოლიტ. კურსის დამცველებად. მაგრამ *დაუესის გეგმისა* (1924) და *ლოკარნოს ხელშეკრულებების* (1925) შემდეგ ევროპაში საფრ. პოზიციების შესუსტებამ საგრძნობლად შეარყია ა. მ-ს სიმტკიცე. 1934 იუგოსლავია და რუმინეთი ბალკ. ანტანტის (იხ. *ანტანტა ბალკანეთისა*) წევრები გახდნენ. გერმანიაში ფაშიზმის გამარჯვებამ (1933) და სსრკ-ის ავტორიტეტის ზრდამ აიძულა ა. მ-ს ქვეყნების მმართველი წრეები მოლაპარაკება გაემართათ საბჭოთა კავშირთან. 1934 რუმინეთმა და ჩეხოსლოვაკიამ დიპლ. ურთიერთობა დაამყარეს სსრკ-თან. 1935 ჩეხოსლოვაკიამ ხელი მოაწერა ურთიერთდახმარების ხელშეკრულებას სსრკ-თან. ინგლ., საფრ. და აშშ-ის მიერ კოლექტ. უშიშროების პოლიტიკის უგულებელყოფამ, აგრესიულ სახელმწიფოთა ბლოკის (ე. წ. „*ანტიკომინტერნული პაქტი*") ხელშეწყობამ და *მიუნხენის შეთანხმებამ* (1938) განაპირობეს ა. მ-ს დაშლა.

*ლიტ.*: Б о ш к о в и ч Б., Балканы и международный империализм, М., 1936; მ ი ს ი ვ ე, Малая Антанта, М., 1934.

**ანტანტა ხმელთაშუა ზღვისა,** პოლიტიკური დაჯგუფება, შედიოდნენ: ინგლისი, ავსტრია-უნგრეთი და იტალია. შეიქმნა 1887 დადებულ საიდუმლო შეთანხმებათა საფუძველზე (ნოტების გაცვლით). შეთანხმებანი ითვალისწინებდნენ: სტატუს კვოს შენარჩუნებას ხმელთაშუა, ეგეოსისა და ადრიატიკის ზღვების აუზში, აფრიკის ჩრდ. სანაპიროზე, შავი ზღვის სრუტეებსა, მცირე აზიასა და ბალკანეთში, კერძოდ ბულგარეთში. შეთანხმებანი მიმართული იყო საფრ. და რუსეთის წინააღმდეგ და ფაქტობრივად მიზნად ისახავდა ინგლ. პოზიციების განმტკიცებას ეგვიპტეში, იტალიისას — ტრიპოლიტანიასა და კირენაიკაში, ავსტრია-უნგრეთისას — ბალკანეთში. ა. ხ. ზ. ინსპირირებული იყო გერმ. კანცლერის *ბისმარკის* მიერ ინგლ.-რუსეთის, ინგლ.-საფრ. და საფრ.-იტალ. შორის ურთიერთობათა გამწვავების და ინგლ. *სამთა კავშირთან* დაახლოების ვარაუდით. ამავე დროს, 1887 წ. 4 მაისს დაიდო იტალ.-ესპ. ხელშეკრულება, მიმართული საფრ. პოლიტიკის წინააღმდეგ ჩრდ. აფრიკაში. ავსტრია-უნგრეთ-იტალიისა და ინგლ.-გერმ. წინააღმდეგობათა ზრდის გამო ა. ხ. ზ-მ დაკარგა თავისი მნიშვნელობა. მისი აღდგენის ცდა 1895—96 უშედეგოდ დამთავრდა.

*პუბლ.*: К л ю ч н и к о в Ю., С а б а н и н А., Международная политика новейшего времени в договорах, нотах и декларациях, ч. 1, М., 1925.

**ანტანტის ქვეყნების სოციალისტთა კონფერენციები 1915 და 1917,** სოციალ-შოვინისტებისა და პაციფისტების კონფერენციები I მსოფლიო ომის პერიოდში, გაიმართა ლონდონში 1915 წ. 14 თებ. და 1917 წ. 28 აგვ. მონაწილეობდნენ: რუსეთის მენშევიკები და ესერები, დიდი ბრიტ., საფრ., ბელგიის სოციალ. და სოც.-დემ. პარტიათა წარმომადგენლები. კონფერენციაზე ბოლშევიკები არ მიუწვევიათ. ლონდონის პირველ კონფერენციას ვ. ი. ლენინის მითითებით ესწრებოდა მ. ლიტვინოვი, რ-მაც სცადა წაეკითხა რსდმპ ცკ-ის დეკლარაცია (პროექტი დაწერილი იყო ვ. ი. ლენინის მიერ). დეკლარაცია შეიცავდა მოთხოვნებს: სოციალისტების ბურჟ. მთავრობებიდან გამოსვლას და იმპერიალისტებთან ყოველგვარი ურთიერთობის გაწყვეტას, მოუწოდებდა გადამწყვეტი ბრძოლისაკენ იმპერიალ. მთავრობათა წინააღმდეგ და გმობდა სამხ. კრედიტებისათვის ხმის მიცემას. მ ლიტვინოვს არ მისცეს საშუალება ბოლომდე წაეკითხა დეკლარაცია. მან კონფერენციის პრეზიდიუმს გადასცა დეკლარაციის ტექსტი და დატოვა დარბაზი. კონფერენციაზე მიღებულ რეზოლუციებს სოც.-შოვინისტური ხასიათი ჰქონდა. ისინი მოითხოვდნენ მუშებისაგან მხარი დაეჭირათ თავიანთი მთავრობებისათვის.

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., ლონდონის კონფერენციის გამო, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 21; მ ი ს ი ვ ე, ლონდონის კონფერენციის შესახებ, იქვე; მ ი ს ი ვ ე, „ნაშე სლოვოს" რედაქციას, იქვე; История Второго Интернационала, т. 2, М., 1966, гл. 27, 28.

**ანტარესი,** α ღ რ ი ა ნ კ ლ ი ს ა, ღრიანკლის თანავარსკვლავედის ყველაზე ბრწყინვალე, პირველი კარსკვლავიერი სიდიდის მოწითალო, ზეგიგანტი ცვალებადი ვარსკვლავი. ა-ის ვიზუალური ვარსკვლავიერი სიდიდე იცვლება 0,8-იდან 1,2-მდე; მოცულობით 90 მლნ-ჯერ, ნათობით 5000-ჯერ აღემატება მზეს; მზისგან დაშორებულია დაახლ. 125 პარსეკით. მოჩანს მაისსა და ივნისში ჰორიზონტის სამხრ. ნაწილში

**ანტარქტიდა,** სამხრ. პოლარული კონტინენტი. უკავია სამხრ. პოლარული მხარის—*ანტარქტიკის*—ცენტრ. ნაწილი. ფართ. 13975 ათ. *კმ*², კონტინენტურ მეჩეჩიანად—16355 ათ. *კმ*². მუდმივი მოსახლ. არა ჰყავს. ამჟამად ა-ში დაბანაკებულია სხვადასხვა ქვეყნის სამეცნ. სადგურები.

სამხრ. ამერიკისკენაა მიმართული ანტარქტიკის ნ.-კ., რ-ის ჩრდ. უკიდურესი

**ანტარქტიდა**

საშუალო ტემპერატურა;

ზამთრის თვეებისა —60°-დან —70°C-მდე

ზაფხულის თვეებისა —30°-დან —50°C-მდე

1960 წ. 24 აგვისტოს სადგ. ვოსტოკში იყო — 88.3°C.

წერტილი — სიფრეს კონცხი აღწევს ს. გ. 63°13′-ს. კონტინენტის ცენტრი, ე. წ. „შეფარდებითი მიუწვდომლობის პოლუსი", მდებარეობს დაახლ. ს. გ. 84° და ა. გ. 64°-ზე, სამხრ. პოლუსიდან 660 *კმ*-ზე.

ა-ს გარს აკრავს ატლანტის, ინდოეთისა და წყნარი ოკ-ების ნაწილები (სამხრ. ყინულოვანი ოკ.). სანაპირო ხაზი (საერთო სიგრძე 30 ათ. *კმ*-ზე მეტი) მცირედაა დანაწევრებული და თითქმის მთელ სიგრძეზე წარმოადგენს მყინვარების შვეულ კედელს. ა-ში ღრმადაა შეჭრილი როსისა და უედელის ზღვები.

**ბუნება.** რელიეფი. ა. დედამიწის უმაღლესი კონტინენტია. თითქმის მთელი ზედაპირი დაფარულია კონტინენტური ყინულით. ყინულოვანი საფრის ზედაპირის საშ. სიმაღლე 2040 *მ* აღწევს. კონტინენტის ცენტრ. ნაწილიდან მყინვარული ნაკადები ნელა მიემართება პერიფერიისაკენ, ზღვაში ეშვება და აისბერგებს ქმნის. მყინვარების მოძრაობის სიჩქარე წელიწადში 30—40 *მ*-იდან 350—400 *მ*-მდეა; ზოგან მყინვარული ნაკადები ზღვაში ათეულ *კმ*-ზე იჭრება. მოსაზღვრე მყინვართა ენების შეერთებით სანაპირო ზოლში ჩნდება უძრავი ყინულოვანი წარმონაქმნი — შელფური მყინვარები. გეოლ. აგებულებისა და რელიეფის თავისებურებების მიხედვით ა. იყოფა დას. და აღმ. ანტარქტიდად. აღმ. ა-ის ყინულოვანი ფარის ზედაპირი, რ-იც მკვეთრადაა ამაღლებული ნაპირებთან, კონტინენტის სიღრმეში თითქმის ჰორიზონტალურია. მისი უმაღლესი ცენტრ. ნაწილი 4000 *მ* სიმაღლეს აღწევს (პლატო სოვეტსკოეს რ-ნში) და აღმ. ა-ის გამყინვარების ცენტრად ითვლება. დას. ა-ში გამყინვარების 3 ცენტრია. სანაპიროს გასწვრივ გადაჭიმულია შელფური მყინვარების ფართო ვაკე-დაბლობები, რ-თა შორის უდიდესია როსისა (538 ათ. *კმ*$^2$) და ფილხნერის (483 ათ. *კმ*$^2$) შელფური მყინვარები. აღმ. ა-ის ყინულქვეშა ზედაპირის რელიეფში მონაცვლეობენ მაღალი მთები და ღრმულები. ყველაზე დიდი ღრმული ნოქსის ნაპირის სამხრ-ით მდებარეობს. ძირითადი ამაღლებებია გამბურცევისა და ვერნადსკის ყინულქვეშა მთები, სიმაღლე — 3390 *მ*-მდე. ტრანსანტარქტიკული ქედი (მწვ. კერკპატრიკი, 4530 *მ*) ნაწილობრივ დაფარულია ყინულით. ყინულის ზედაპირზე აღმართულია აგრეთვე დედოფალ მოდის მიწის ქედები, პრინს-ჩარლზის მთები და სხვ. დას. ა-ის რელიეფი უფრო რთულია. აქ, სენტინელის ქედზე, ელზუორთის მთებში, არის ა-ის უმაღლესი წერტილი 5140 *მ* (ვინსონის მასივი). აქვე, ქედის მახლობლად მდებარეობს ა-ის ყინულქვეშა რელიეფის უღრმესი ღრმული — 2555 *მ*. ა-ის უახლეს პალეოგენურ-ნეოგენური და მეოთხეული განვითარების ისტორიასთანაა დაკავშირებული ვულკანური კონუსების (ერებუსი — 3794 *მ*, ტერორი — 3262 *მ*) წარმოშობა. ა-ის კონტინენტური მეჩეჩი სხვა კონტინენტებთან შედარებით დაბლა მდებარეობს (400—500 *მ* სიღრმეზე).

გეოლ. აგებულება და წიაღისეული. ა-ის კონტინენტის უმეტესი ნაწილი კამბრიულისწინა ანტარქტიდულ ბაქანს წარმოადგენს (მთელი აღმ. ა., დას. ა-ის ცენტრ. ნაწილი და ნაწილობრივ მერი ბერდის მიწა), რ-საც წყნარი ოკ-ის სექტორში აკრავს მეზოზ. ასაკის ნაოჭა წარმონაქმნები (ბელინსგაუზენისა და ამუნდსენის ზღვების სანაპირო, ანტარქტიკის ნ.-კ.). ანტარქტ. ბაქანი სტრუქტურული თვალსაზრისით არაერთგვაროვანია, მისი სხვადასხვა ნაწილი სხვადასხვა ასაკისაა. უმეტესი ნაწილი აღმ. ა-ის სანაპიროს ფარგლებში სხვადასხვა გნაისებისა, კრისტ. ფიქლებისა, მიგმატიტებისა და გრანიტებისაგან ნაგებ ზედაარქეულ (ქვედაპროტეროზ.) კრისტ. საფუძველს წარმოადგენს. ქანთა საერთო სიმძლავრე 15—20 *კმ*. ამ საფუძველს ზოგან ზედაპროტეროზ. და ქვედაპალეოზ. დანალექ-ვულკანოგენური ფორმაციები ადევს ან უმეტესად შუა- და ზედაპალეოზ. ტერიგენული ნალექები და ტრაპების სილები (ფორმაციების ზედა ჰორიზონტში). კრისტ. ფუნდამენტში გავრცელებულია გაბრო-ანორთოზიტების და პორფირიტების კამბრიულისწინა და ქვედაპალეოზ. და ადრინდ. მეზოზ. ასაკის ნეფელინიანი სიენიტების ინტრუზიები, რაც აქტივიზაციის პროცესებთანაა დაკავშირებული.

ბაქნის განაპირას, ტრანსანტარქტიკული მთებისა და მერი ბერდის მიწის ფარგლებში, მდებარეობს ძველი კალედონური ფილაქანი. მის საფუძველს ქმნის ორიარუსიანი ნაოჭა წყება, რ-ის ქვედა ნაწილში რიფეულისწინა გნაის-გრანიტის კომპლექსია, ხოლო ზედაში — რიფეული და კამბრიულის დროინდელი (შესაძლებელია ორდოვიკული) ტერიგენული და ვულკანოგენური ნალექები (სიმძლავრე 10 *კმ*). ფილაქნის ფარგლებში ქვედაპალეოზ. გრანიტოიდების მრავალი ინტრუზიაა. ბაქნის საფარი აქ სხვადასხვა ასაკის (დევონიდან ცარცულამდე) ნალექებითაა აგებული („ბიკონის" სერია), რ-იც შეიცავს 3 *კმ* სიმძლავრის ქვიშაქვებს, ალევროლითებს და თიხაფიქლებს. მათში ძლიერ ნაცრიანი ქვანახშირის და გონდვანის ფლორიანი შუაშრეებია მოქცეული. სერიის ქვედა ნაწ. შეიცავს ტილიტების ჰორიზონტს, იგი ა-ის პირველი გამყინვარების თანადროულია (300 მლნ. წ. წინანდელი). წყებას ამთავრებენ ბაზალტის განფენები, რ-შიც ა-ის მეორე გამყინვარების ტილიტები (150 მლნ. წ. წინანდელი) გვხვდება. „ბიკონის" სერიას კვეთს ტრიას-იურული ასაკის დოლერიტების ფენოვანი სხეულები.

ა-ის ნაოჭა სარტყელს ქმნის სამი სტრუქტურული სართული. მათგან ქვედა წარმოიქმნა პერმულის დასასრულში ან ტრიასში პალეოზ. ასაკის ძლიერი (10—12 *კმ*) გეოსინკლინური კარბონატულ-ტერიგენული წყების ანგარიშზე; შუა—ნახევრად ბაქნური ხასიათისაა (სიმძლავრე 1—5 *კმ*) და იურული ასაკის კონტინენტური დანალექ-ვულკ. და ცარცული ასაკის ზღვიურ-ტერიგენული ნალექებისაგანაა წარმოქმნილი, ზედა — კაინოზ. ასაკის ბაქნური ხასიათისაა (2 *კმ*-მდე) და აგებულია ანდეზიტისა და ბაზალტის ლავებით, ქვიშაქვებისა და კონგლომერატების შუაშრეებით. ა-ის ნაოჭა სარტყელში უმეტესად ცარცული ასაკის მრავალი გაბრო-გრანიტის ინტრუზიაა. ბაქნისა და ნაოჭა ზოლის სასაზღვრო ზონაში (ელზუორთის მთების ფარგლებში) დადგენილია მძლავრი (10 *კმ*-ზე მეტი სიმძლავრის), სუსტად მეტამორფიზებული კარბონატულ-ტერიგენული ნალექებისაგან აგებული ადრეული მეზოზ. ასაკის ნაოჭა ნაგებობა, რ-იც ანტარქტ. ბაქნის კიდურ როფს ქმნის.

ა-ში აღმოჩენილია ქვანახშირისა და რკინის მადნის საბადოები; დადგენილია გრაფიტის, ბროლის, ბივრილის, აგრეთვე ოქროს, ურანის, მოლიბდენის, სპილენძის, ნიკლის, კალის, თუთიის, ვერცხლისა და ტიტანის საბადოთა ნიშნები. გამოვლენილი საბადოები ცოტაა, რადგან კონტინენტი ყინულის მძლავრი საფრის ქვეშაა და გეოლოგიურად სათანადოდ არ არის შესწავლილი. მაგრამ სამხრ. ნახევარსფეროს სხვა ბაქნებთან ა-ის ბაქნის გეოლ. აგებულების მსგავსება გვაფიქრებინებს, რომ ა-ის წიაღი მეტად მდიდარია.

ჰავა. სანაპირო რ-ნების გამოკლებით ა-ში გაბატონებულია კონტინენტური პოლარული ჰავა. ახასიათებს დაბალი ტემპ-რა და მცირე ნალექი. ა-ის ჰავა განისაზღვრება ცივი ჰაერის მასების ანტიციკლონური რეჟიმით. ზაფხულსა და შემოდგომაზე კონტინენტის განაპირა ადგილებში შეინიშნება ციკლონური მოქმედება, რ-იც ზოგჯერ ა-ის შიგა რ-ნებშიც ვრცელდება. ცენტრ. ა-შია დედამიწის სიცივის პოლუსი. 1960 წ. 24 აგვ. სადგ. ვოსტოკში იყო —88,3°C, ზამთრის თვეების საშ. ტემპ-რა —60°-იდან — 70° C-მდეა, ხოლო ზაფხულისა — 30°-იდან — 50° C-მდე. სანაპირო რ-ნში ჰაერის ტემპ-რა ზაფხულში 10—12°C აღწევს, ზამთარში კი მერყეობს — 8°-იდან ანტარქტიკის ნ.-კ-ზე, — 35°C-მდე როსის მყინვარის კიდეში. ა-ში ქრის ძლიერი ქარები, მათი სიჩქარე 50—60, ზოგჯერ 90 *მ/წმ* აღწევს. ნალექების საშ. წლ. რაოდენობაა 30—50 *მმ* ა-ის ცენტრ. ნაწილში, კონტინენტური ფერდობის ქვედა ნაწილში 600—700 *მმ*, ხოლო ზოგიერთ შელფურ მყინვარზე და ანტარქტიკის ნ.-კ. ჩრდ.-დას. სანაპიროზე 700—800 *მმ*, ზოგჯერ — 1000 *მმ*. ჰაერის შეფარდებითი სინოტივე — 60—80%.

მცენარეები და ცხოველები ა-ის მხოლოდ ზღვისპირა ადგილებში გვხვდება. ყინულით დაუფარავ უბნებში გავრცელებულია მღიერები და ხავსი, იზრდება რამდენიმე სხვადასხვა სახეობის წყალმცენარე. გრეიამის მიწაზე ხარობს ყვავილოვან მცენარეთა 10 სახეობა. ხმელეთის ცხოველებიდან ბინადრობენ სელაპები და ფრინველები (ქარიშხალა, მეზღვია, საიმპერატორო და ადელის პინგვინი).

გამოკვლევის ისტორია. ა-ის სანაპირო პირველად გამოიკვლია ფ. ბელინსგაუზენისა და მ. ლაზარევის რუსეთის ექსპედიციამ 1820—21. ა-ში (ვიქტორიას მიწა) პირველად დაიზამთრა ნორვ. მკვლევარმა კ. ბორხგრევინკმა 1898—1900, შიგა ნაწილები გამოიკვლიეს რ. სკოტმა (1901 — 04, 1910 — 12), ე. შეკლტონმა (1907—09), რ. ამუნდსენმა (1910—12), დ. მოუსონმა (1911—13) და სხვ. 1909 წ. 16 იანვ. ე. შეკლტონის ექსპედიციის მონაწილეებმა სამხრ. მაგნ. პოლუსს მიაღწიეს, 1911 წ. 14 დეკ. კი რ. ამუნდსენმა, ხოლო 1912 წ. იანვ. რ. სკოტმა — სამხრ. გეოგრ. პოლუსს. ა-ის გამოკვლევის ახალი ეტაპი დაიწყო მე-3 საერთაშ. გეოფიზ. წლის ჩატარებასთან დაკავშირებით. სსრ კავშირისა და სხვა სახელმწიფოთა სამეცნ. ექსპედიციებმა ერთიანი პროგრამით გასწიეს დიდი მუშაობა. მოეწყო მრავალი ახალი სამეცნ. სადგური.

*ლიტ*.: Трешников А. Ф., История открытия и исследования Антарктиды, М., 1963.

რუკა იხ. ჩანართი, გვ 464—465. ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 560.

**ანტარქტიდის ოაზისები,** ყინულით დაუფარავი ხმელეთის უბნები ანტარქტიდის კიდურ ზონაში. სახელი დაერქვა უდაბნოს ოაზისების ანალოგიით, სიცოცხლისათვის უფრო ხელსაყრელი პირობების გამო. ა. ო-ის ფართობი რამდენიმე ათეულიდან—ასეულ კვადრატულ კილომეტრამდეა, ა. ო. მდებარეობს მყინვარული აკუმულაციის არეში და გარშემორტყმულია აბლაციის ზონით. ა. ო. სხვადასხვა ტიპისაა. გამოყოფენ დაბალმთიან-ბორცვიან (მაგ., ბანგერის, ვესტფოლის და სხვ.), მთათაშუა ან „მშრალი ხეობის" (ტეილორის, რაიტის) და მთის ოაზისებს (რისერ-ლარსენის). ოაზისებს ახასიათებს სპეციფ. ბუნებრივი კომპლექსი (ცივი უდაბნოს ადგილ. ჰავა, მთელი წლის განმავლობაში წყლის თხევადი სახით არსებობა, ბევრი ტბა, ორგ. სიცოცხლე, პრიმიტ. კრიოგენულ-სტრუქტურული ნიადაგი). ა. ო-ს აქვს დადებითი წლიური რადიაციული ბალანსი — 25—40 *კკალ/(სმ*$^2$*·წ.)*, ჰაერის საშ. წლ. ტემპ-რა 1—2°-ით ჰეტია, ვიდრე ირგვლივ მდებარე ტერიტორიაზე (ზაფხულში ეს განსხვავება 5—6°-მდეა). ქვიანი ზედაპირი ზოგჯერ 40°C-მდე ცხელდება. თოვლი 200—300 *მმ* მოდის წელიწადში,

უმეტესი ნაწილი დნება და ორთქლდება. მცენარეული და ცხოველთა სამყარო მეტად ღარიბია (ხავსი, მღიერი, ხმელეთისა და მტკნარი წყლის მცენარეები), ბუდობენ ფრინველები (ქარიშხალა, ზოგ ოაზისში—ადელის პინგვინი).

პირველი ოაზისი („მშრალი ხეობა") აღმოაჩინა რ. სკოტის ექსპედიციამ 1901—04 მაკ-მერდოს სრუტის მახლობლად. 30-იან წლებში ინგლ., გერმ., აშშ, სსრკ და სხვა ქვეყნების ექსპედიციებმა ანტარქტიდის ტერიტორიაზე მრავალი ოაზისი გამოავლინეს.

**ანტარქტიდის ჰავა,** იხ. *ჰავა*.

**ანტარქტიკა** (ბერძნ. antarktikos<*ანტი*... და arktikos—ჩრდილოეთისა), დედამიწის სამხრ. პოლარული მხარე. მოიცავს კონტინენტ *ანტარქტიდას* მისი გარემომცველი ოკეანეების განაპირა ზღვებს (უედელის, ბელინსგაუზენის, ამუნდსენის, როსის) და კუნძულებს (სამხრ. შეტლანდის, სამხრ. სანდვიჩის, სამხრ. გეორგიის, სამხრ. ორკნეის, პეტრე I-ის, ბალენისა და სხვ.). ა-ს განეკუთვნება აგრეთვე სასაზღვრო ხაზთან მდებარე კ-ები: პრინს-ედუარდის, კროზეს, მაკუორის და სხვ. ა-ის საზღვარი პირობითია და გადის ს. გ. 48—60° ფარგლებში. ფართ. 52,5 მლნ. *კმ*$^2$. ა-ის მთელი შუა ნაწილი ანტარქტიდას უკავია. ა-ის ზღვიური ნაწილის ფსკერის რელიეფი რთულია. შელფი სუსტადაა განვითარებული. აღმ. ნაწილის შელფში აღმოჩენილია 2000 *კმ*-ზე მეტი სიგრძის ვიწრო სანაპირო ღარი, სადაც წყლის სიღრმე 1000 *მ*-ზე მეტს აღწევს. იგი წარმოქმნილია ტექტონ. რღვევებით. შელფზეა როსის, უედელისა და ამუნდსენის ზღვათა უმეტესი ნაწილი. ს. გ. 50—67° შორის ოკეანეთა ფსკერზე ბელინსგაუზენის (5395 *მ*-მდე), აფრიკა-ანტარქტიკის (6972 *მ*-მდე), ავსტრალია-ანტარქტიკისა (6089 *მ*-მდე) და სხვ. მოგრძო და ღრმა ქვაბულებია. მათ შორის წყალქვეშა ქედებია, რ-თა მწვერვალები ქმნიან კუნძულებს. სამხრ. ანტილის წყალქვეშა ქედის მწვერვალებია სამხრ. გეორგიის, სამხრ. სანდვიჩის, სამხრ. ორკნეისა და სამხრ. შეტლანდის კ-ები, კერგელენ-ჰაუსბერგის წყალქვეშა ქედზეა ჰერდისა და კერგელენის კ-ები. ზღვების ფსკერი მოფენილია განცალკევებული და შეჯგუფებული ვულკ. კონუსებით, რ-თა შეფარდებითი სიმაღლე 3000—4000 *მ*-ს აღწევს. კუნძულები, სამხრ. ანტილის წყალქვეშა ქედის მწვერვალებს (კ-ებს) გარდა, ვულკანურია.

ა. მთლიანად და, კერძოდ, მისი ზღვიური ნაწილი, დედამიწის უმკაცრესი კლიმ. პირობების არეა. დამახასიათებელია ჰაერის დაბალი ტემპ-რა (აბსოლ. მინ.—88°C), ხანგრძლივი ძლიერი ქარები, ქარბუქი და ნისლი. იანვარშიც კი ჰაერის ტემპ-რა იშვიათად ადის 0°-ზე მაღლა. ქარს აქ ოკეანისათვის მაქს. სიჩქარე — 75 *მ*/*წმ* აქვს. ანტარქტ. წყლების განაპირა ზონა გამოირჩევა ძლიერი ქარიშხლით და ცნობილია „შმაგი ორმოცდაათიანი განედების" სახელწოდებით. ადელის მიწის რ-ნში შტორმული ძალის ქარიან დღეთა რიცხვი წელიწადში 340 აღწევს. ანტარქტიდის ნაპირებთან ნალექები 300—500 *მმ* აღწევს წელიწადში, ოკეანეში 800 *მმ*-ზე მეტს. ნალექები თითქმის ყოველთვის თოვლის სახით მოდის. წყალი ა-ის ზღვებში სამ ფენად იყოფა: ზედა და ქვედა, ცივ და შუალედურ უფრო თბილ (კომპენსაციურ) ფენად. ზედა ფენაში უხვი ნალექებისა და ყინულის დნობის გამო მარილიანობა შედარებით მცირეა (34‰), შუა და ქვედა ფენებში კი საშ. ოკეანურს (34,5 და 34,7‰) უახლოვდება. ა. მსოფლიო მასშტაბით ზღვის ტალღათა უდიდესი სიმაღლის (მაქს. 23 *მ*) რ-ნია. ზღვების ყინულსაფარს ქმნის ზღვიური ყინულები და აისბერგები, რ-ებიც შელფის არეში (განსაკუთრებით როსის, ამუნდსენის, ბელინსგაუზენისა და უედელის ზღვებში) ყალიბდება და ქარებისა და დინებათა მეშვეობით გამოდის ატლანტურ სექტორში ს. გ. 54°-მდე, ინდოეთის ოკ-ში 56—59°-მდე, ხოლო წყნარ ოკ-ში 60—63°-მდე. აგვ.-სექტ-ში ყინულით დაფარულია დაახლ. 2,5 მლნ. *კმ*$^2$. ზაფხულობით, როდესაც ზღვის ზედაპირზე ადგილ-ადგილ ყინული ლხვება, მიკროსკოპული პლანქტონი და წვრილი კიბოსნაირები ინტენსიურად მრავლდებიან და ზღვის ცხოველსა (ვეშაპებს, ფარფლფეხიანებს, თევზებს და სხვ.) და ფრინველს საკვები უჩნდებათ. ზღვებში ამ დროს გაცხოველებული ნადირობაა (ვეშაპზე, სელაპზე). ზღვის ძუძუმწოვართაგან ვეშაპის ექვსი სახეობის გარდა (ფინვალი, სამხრ. გლუვი ვეშაპი, კუზა, ლურჯი ვეშაპი, კაშალოტი, სეივალი) ა-ის წყლებში ბინადრობენ ფარფლფეხიანები — ზღვის კატა, ზღვის სპილო, როსის სელაპი, კიბორჩხალაჭამია სელაპი, ზღვის ჯიქი და სხვ. ფრინველებიდან კუნძულებსა და ანტარქტიდის ნაპირებზე ბინადრობენ პინგვინები (საიმპერატორო, სამეფო, ადელი).

ა-ის სამართლებრივი რეჟიმი დადგენილია ღია საერთაშ. „ანტარქტიკის ხელშეკრულებით", რ-საც 1959 ვაშინგტონის კონფერენციაზე ხელი მოაწერეს ავსტრალიამ, აშშ-მა, არგენტინამ, ახალმა ზელანდიამ, ბელგიამ, დიდმა ბრიტანეთმა, იაპონიამ, ნორვეგიამ, სსრ კავშირმა, სამხრ. აფრიკის რესპუბლიკამ, საფრანგეთმა, ჩილემ. ხელშეკრულება ითვალისწინებს ა-ის *დემილიტარიზაციასა* და *ნეიტრალიზაციას*. ხელშეკრულების თანახმად, ა-ის გამოყენება მხოლოდ მშვიდობიანი მიზნით შეიძლება; აკრძალულია სამხ. საქმიანობა როგორც მშვიდობიანობის, ისე ომის დროს (სამხ. ბაზების შექმნა, იარაღის გამოცდა, ბირთვული აფეთქება, საომარი მოქმედება და ა. შ.). ყველა სახელმწიფოს აქვს ა-ში მეცნ. კვლევა-ძიების უფლება. საერთაშ. თანამშრომლობისათვის ხელშეკრულების მონაწილე ქვეყნები ერთმანეთს აწვდიან ინფორმაციას კვლევა-ძიების გეგმებსა და შედეგებზე და ურთიერთშორის ცვლიან ექსპედიციის მონაწილეებს. ხელშეკრულების მიხედვით ღიად დარჩა ტერიტ. პრეტენზიები, რ-ებიც სხვადასხვა დროს (1908—1940) განაცხადეს დიდმა ბრიტანეთმა, ახალმა ზელანდიამ, ავსტრალიამ, საფრანგეთმა, ნორვეგიამ, ჩილემ და არგენტინამ. ამ პრეტენზიებმა ვერ პოვეს საერთაშ. სამართ. აღიარება და მათი რეალიზაციის ცალმხრივი ცდები გადაუჭრელ დავას იწვევდა. სსრკ-ის პოზიცია ამ საკითხში, კერძოდ, ბელინსგაუზენისა და ლაზარევის მიერ აღმოჩენილი ტერიტ. სახელმწ. კუთვნილების თაობაზე, რეზერვირებულია 1939 ნოტით ნორვეგიისადმი. 1950 საბჭ. მემორანდუმმა დაგმო აშშ-ის ცდა სეპარატული მოლაპარაკებით გადაეჭრა ა-ის პრობლემა და მოითხოვა დაინტერესებულ სახელმწიფოთა კონფერენციის მოწვევა, რაც განხორციელდა 1959 ვაშინგტონში. კონფერენციაზე დადებული ხელშეკრულების მიხედვით, ხელმომწერი სახელმწიფო არ უარყოფს თავის ტერიტ. პრეტენზიებს, მაგრამ ეკრძალება ახალი ტერიტ. პრეტენზიების განცხადება.

გამოკვლევის ისტორია. ა-ის გარშემო პირველად ინგლისელმა ჯ. კუკმა იმოგზაურა 1772—75 და აღმოაჩინა სამხრ. გეორგიისა და სამხრ. სანდვიჩის კ-ები, ხოლო ანტარქტიდის ხმელეთი აღმოაჩინა 1820—21 რუსეთის ექსპედიციამ ფ. ბელინსგაუზენისა და მ. ლაზარევის მეთაურობით. ინგლ. სმითმა აღმოაჩინა (1819) სამხრ. შეტლანდის არქ. 1911 წ. 14 დეკ. რ. ამუნდსენმა მიაღწია სამხრ. პოლუსს. შემდგომში ანტარქტ. წყლებს იკვლევდნენ ჯ. უედელის, ჯ. ბისკოს, ჟ. დიუმონ-დიურვილის, ჩ. უილქსის, ჯ. როსისა და სხვათა ექსპედიციები, რ-ებმაც შეისწავლეს უცნობი კუნძულები და ანტარქტიდის კონტინენტის სანაპიროს უბნები.

**ანტარქტიკის ანტიციკლონი,** ანტარქტიკის მაქსიმუმი, მაღალი ატმ. წნევის არე ანტარქტიდაზე. სამხრ. ნახევარსფეროს ოკეანეებზე დიდი რაოდენობით წარმოქმნილი ციკლონები მოძრაობს ანტარქტიდის ირგვლივ დას-იდან აღმ-კენ და თითქმის ვერასდროს ვერ აღწევს კონტინენტის შიგა ნაწილებს, სადაც მუდამ მაღალი წნევაა ამინდის შესატყვისი რეჟიმით: ქრის სუსტი აღმ. ქარი, მიწისპირა ტემპ-რა ძლიერ დაბალია, ცა მეტწილად მოწმენდილია და ნალექები უმნიშვნელო. მაგრამ დედამიწის ზედაპირიდან მცირე სიმაღლეზე ანტიციკლონური რეჟიმი იცვლება პოლარულის მახლობელი დეპრესიით, რ-იც განაპირობებს ჰაერის მასების საერთო გადანაცვლებას დას-იდან აღმ-კენ. ა. ა. ცალკეულ შემთხვევებში შეიძლება დიდ სიმაღლეზეც გავრცელდეს.

**ანტარქტიკის ნახევარკუნძული,** (1961-მდე საბჭ. და ინგლ. რუკებზე გრეიამის მიწა, ამერიკულზე — პალმერის ნ.-კ., ჩილეს რუკებზე—ო'ჰიგინსის მიწა, არგენტინისაზე — სან-მარტინის მიწა), ანტარქტიდის ტერიტ. ნაწილი. გადაჭიმულია კონტინენტის ძირითადი მასიდან ჩრდ-კენ 1200 *კმ*-ზე, დას-იდან აღმ-კენ — საშუალოდ 200 *კმ*-ზე. სამხრ. საზღვარი გადის დაახლ. ს. გ. 74°-ზე. ნ.-კ-ის ცენტრ. ნაწილი 1500—2000 *მ* სიმაღლის მყინვარული პლატოა. სანაპირო ზოლში ბევრია სანახევროდ ყინულით დაფარული მთის მასივები. ა. ნ. ეწოდა წყნაროკეანური X სამეცნ. კონგრესის (1961) რეკომენდაციით.

**ანტარქტიკის ოლქი,** დედამიწის ერთ-ერთი ბიოგეოგრაფიული ოლქი.

ზოოგეოგრაფიულად ა. ო. მოიცავს ანტარქტიდას ახლომდებარე ყველა კუნძულითურთ (სამხრ. შეტლანდის, სამხრ. ორკნეის და სხვ.). გარდა ამისა, სამხრ. გეორგიის, სამხრ. სანდვიჩის, ბუვეს, პრინს-ედუარდის, კროზეს, კერგელენის, ჰერდის, მაკუორის კ-ებსა და სამხრ. ოკეანის წყლებს. ა. ო-ის ფაუნა მეტად ღარიბი და თავისებური სახეობრივი შედგენილობისაა. აქ ცოტაა ხმელეთის ცხოველები: არ გვხვდება მფრინავი მწერები, ხმელეთის ძუძუმწოვრები და მტკნარი წყლის თევზები. მცირე ზომის ტბორებში გვხვდებიან ფესვფეხიანები (უმარტივესებიდან), ციბრუტელა ჭიები, თავისუფლად მცხოვრები მრგვალი ჭიები და ზოგიერთი უმდაბლესი კიბოსნაირი. ლიქენებსა და ხავსებს შორის ცხოვრობენ ნელამავალნი, პატარა ტკიპები, უფრთო მწერები — ბოლოფეხიანები და ერთი სახეობის ბუზი, რ-საც მხოლოდ ჩანასახოვანი ფრთები აქვს. სუბანტარქტიკულ კ-ებზე ბინადრობს ხოჭოების, ობობების, ბუზების, ბოლოფეხიანებისა და მტკნარი წყლის პატარა მოლუსკების რამდენიმე სახეობა და ერთი სახეობის არამფრენი პეპელა. ხმელეთზე მცხოვრები ფრინველებიდან აღსანიშნავია: თეთრი მეჭვავია, ანტარქტიკული მწყერჩიტა და გეორგიული იხვი. ხმელეთის ძუძუმწოვრებიდან ზოგი ადამიანის მიერ არის შეყვანილი და აკლიმატიზებული (სამხრ. გეორგიის კ-ებზე ჩრდილოეთის ირემი და რუხი ვირთაგვა, კერგელენისა და მაკუორის კ-ებზე — ბოცვერი, ხოლო მაკუორის კ-ებზე — არამფრენი ავსტრალიური ლაინა). შედარებით მდიდარია ა. ო-ის ზღვის ფაუნა. გვხვდება დიდძალი კიბოები ეუფაუზიასებრთა ოჯახისა, რ-ებიც თევზების, ფრინველებისა და ძუძუმწოვრების ძირითად საკვებს შეადგენენ. მეტად ნაირგვარია ფსკერის ცხოველთა სამყარო. მ. შ.


რადიოსარელეო კავშირგაბმულობის ხაზის რუპორულ-პარაბოლური ანტენა.


სპირალური ტიპის სუსტად მიმართული ლოგოპერიოდული ანტენა.


ორსარკიანი პარაბოლური ანტენა.

არიან ღრუბლები (250-ზე მეტი სახეობა), კანეკლიანები (150-ზე მეტი სახეობა). ამასთან, ზოგიერთი ზღვის ზღარბი 2300 *მ* სიღრმეში ბინადრობს. ნაწლავღრუიანებიდან საყურადღებოა მედუზა, რ-იც 156 *კგ*-მდე წონისაა. დიდი რაოდენობით გვხვდებანაირგვარი ჭიები, მოლუსკები, ასციდიები (კოლონიური ასციდია იულიანა, რ-ის სიგრძე 40 *სმ*-ზე მეტია). ა. ო-ში ცნობილია თევზების რამდენიმე ოჯახი. მ. შ. ნოთოთენიასებრთა ოჯახის თითქმის ყველა სახეობა ენდემურია. თევზებს შორის უნიკალურია თეთრსისხლა წერისებრთა (Chaenichthyidae) ოჯახი, რ-თა სისხლი ჰემოგლობინს არ შეიცავს. ფრინველებიდან ზაფხულობით ა. ო-ში თავს იყრიან ქარიშხალები, ალბატროსები, თოლიები, მეზღვიები და სხვ. მაგრამ ა. ო-თვის ყველაზე დამახასიათებელია პინგვინები, მ. შ. არიან საიმპერატორო პინგვინი, სამეფო პინგვინი, სათვალიანი პინგვინი და სხვ. ძუძუმწოვრები წარმოდგენილია ფარფლფეხიანებითა და ვეშაპებით. სანაპირო ზონაში ხშირია *ზღვის სპილო*, უედელის სელაპი და როსის სელაპი, ზღვის ლეოპარდი, კიბორჩხალაჭამია სელაპი და სხვ. უკბილო ვეშაპებიდან ანტარქტიკულ წყლებში გვხვდება *ლურჯი ვეშაპი*, ფინვალი, სეივალი, კუზიანი ვეშაპი, მცირეზოლიანი ვეშაპი, იშვიათად — სადა ვეშაპი; კბილიანი ვეშაპებიდან კაშალოტი, ბოთლცხვირა ვეშაპი და ცელნამგალა ვეშაპი. მათი უმრავლესობა ვეშაპთნადირობის ობიექტია.

ფიტოგეოგრაფიულად ა. ო. მოიცავს ამერ. სამხრ.-დას. ნაწილს ს. გ. 40°-იდან, ცეცხლოვან მიწას, ფოლკლენდისა და ანტარქტიკის კ-ებს, ოკლენდს, კერგელენს, სხვ. კ-ებს და მთელ ანტარქტიდას. აქაური ფლორის 1600-მდე სახეობიდან 75% ენდემურია, გვხვდება რამდენიმე ენდემური გვარიც. დამახასიათებელია მცენარეთა ისეთი სახეობების არსებობა, რ-თაც ბიპოლარული გავრცელება ახასიათებთ (გვხვდებიან სუბარქტიკულ ოლქებში, ზომიერსა და ტროპ. სარტყლებში კი სრულიად არა). ასეთია, მაგ., სფაგნუმის სახეობები, ალპური ტიმოთელა, კეწერა და სხვ. ა. ო-ის ფლორა ენათესავება ახალი ზელანდიისა და სამხრ. ავსტრალიის, უფრო ნაკლებად სამხრ. ამერიკის ნეოტროპ. ფლორას. ა. ო-ში იხილავენ 3 ქვეოლქს: 1. სუბანტარქტიკული ტყეების ქვეოლქის ჩილე-პატაგონიის ნაწილში გავრცელებულია: ა) ფოთლოვან-წიწვოვანი ტყეები [წიწვოვანი ფიცროია (Fitzroya patagonica), ფოთლოვნებიდან — სამხრეთის წიფელი (Nothofagus dombeyi), დრიმისი და სხვ.], ხისებრი გვიმრები ბამბუკის ქვეტყითა და ლიანებით; ბ) აღმოსავლეთით წიწვოვანი ტყეები არაუკარიით; გ) ულიანო წიწვოვან-ფოთლოვანი ტყეები [ფოთლოვნებიდან — სამხრეთის წიფელი (Nothofagus betuloides) და დრიმისი, წიწვოვნებიდან — ლიბოცედრუსი და პოდოკარპუსი]; დ) ზაფხულმწვანე წიფლნარები; 2. სუბანტარქტიკული კ-ების უტყეო ქვეოლქში გვხვდება: ა) ხავსების ტორფიანი ჭაობები ბიპოლარული მცენარეებით; ბ) მკვრივკორდოვანი მარცვლოვანების, ე. წ. „ტუსოკის" (Poa flabellata) ბალახნარი ისლებით; გ) მარადმწვანე ბუჩქნარები ბოლაქსითა და მირტით; დ) ტუნდრები ენდემური გვარებით (კერგელენის კომბოსტო და ლიალია); 3. ანტარქტიკულ-პოლარული უდაბნოების ქვეოლქისათვის დამახასიათებელია მღიერებისა და ხავსების საფარი. ყველაზე სამხრ-ით (62 პარალელთან) ყვავილოვან მცენარეთა მხოლოდ ორი სახეობაა ცნობილი: ანტარქტიკული მახრჩობელა (Deschampsia antarctica) და კოლობანთუსი (Colobanthus crassifolius). ლურჯ-მწვანე და კაჟოვანი წყალმცენარეები გავრცელებულია წყალსატევებშიც და თოვლზეც. *მ. სახოკია. ა. ჯანაშვილი.*

ილუსტრაცია — იხ. ჩანართი, გვ. 320.

**ანტარქტიკული სარტყელი,** დედამიწის უკიდურესი სამხრ. გეოგრ. სარტყელი. მოიცავს *ანტარქტიდას* და *ანტარქტიკის* ზოგიერთ კუნძულს. ჩვეულებრივ, ა. ს-ის საზღვარი ყველაზე თბილი თვის 5°C იზოთერმაზე გადის. ახასიათებს რადიაციული ბალანსის უარყოფითი ან დაბალი დადებითი მნიშვნელობები, ანტარქტ. ჰაერის მასების გაბატონება, ხმელეთზე ანტარქტ. უდაბნოთა ზონის ლანდშაფტების არსებობა, ოკეანის ზედაპირული ფენების წყლის ცივი მასები და დიდი ყინულიანობა.

**ანტასთმანი,** *სპაზმოლიზურ საშუალებათა ჯგუფის ჩესოსლოვაკური სამკურნალო პრეპარატი.* შედგენილობა: თეოფილინი, კოფეინი, ამიდოპირინი, ფენაცეტინი, ეფედრინის ჰიდროქლორიდი, ფენობარბიტალი, ბელადონის ექსტრაქტი და ლობელიის ფოთლების ფხვნილი. ა-ის ტაბლეტებს იყენებენ ბრონქული ასთმის შეტევის დროს, აგრეთვე პროფილაქტიკისათვის.

**ანტები** (ბერძნ. Antai), აღმ. სლავური ტომების სახელი, მოიხსენიება VI — VII სს. ბიზანტ. მწერალთა ნაწარმოებებში. IV—VII სს-ში ცხოვრობდნენ დნესტრისა და დნეპრის შუამდინარეთში და დნეპრის აღმ-ით. პირველად იხსენიებიან III ს. ქერჩის წარწერაში. მისდევდნენ ბინადარ მესაქონლეობას, მიწათმოქმედებას. განვითარებული იყო მეთუნეობა, რკინის დამუშავება. გაერთიანებული იყვნენ ტომთა მსხვილ კავშირში. ა-თვის დამახასიათებელი იყო პატრიარქალური თემი. არსებობდა მონობა. III—IV სს-ში ა-ში დაიწყო სახელმწიფოს ჩამოყალიბება, მაგრამ ეს პროცესი არ დამთავრებულა. წერილობით წყაროებში მოხსენებულია ა-ის პოლიტ. მოღვაწეთა სახელები: ბოჟი, არდაგასტი და სხვ. ა-ს ძლიერი სამხ. ორგანიზაცია ჰქონდათ. IV ს-ში ებრძოდნენ ჩრდ. შავიზღვისპირეთში არსებულ ჰერმანარიხის გუთთა სახელმწიფოს. V—VI სს-ში სხვა სლავურ ტომებთან ერთად თავს ესხმოდნენ ბიზანტ. სამფლობელოებს ბალკანეთში. პირველ ხანებში თარეში ნადავლისა და ტყვეების საშოვნელად ეწყობოდა, მაგრამ 550—51 ომის დროს ა-ის და სკლავინების ნაწილი ბალკანეთში დასახლდა. ამ დროიდან იწყება ბალკანეთის ინტენსიური სლავური კოლონიზაცია. VI ს. ბოლოს ებრძოდნენ *ავარებს*. VII ს. დასაწყისიდან ა-ის სახელი წერილობით წყაროებში აღარ გვხვდება.

*ლიტ.*: Третьяков П. Н., Восточнославянские племена, 2 изд., М., 1953.

**ანტეკერა** (Antequera) ხოსე (1690—1731), პანამელი კრეოლი, სამხრ. ამერიკაში ესპ. ბატონობის წინააღმდეგ ერთ-ერთი პირველი დიდი აჯანყების ხელმძღვანელი. 1721 გაიგზავნა სასამართლოს კომისრად ქ. ასუნსიონში (პარაგვაი), რ-ის მცხოვრებნი ილაშქრებდნენ იეზუიტების ძალადობის წინააღმდეგ. 1721 ა-მ გადააყენა ასუნსიონის გუბერნატორი რეიესი (რ-იც მხარს უჭერდა იეზუიტებს) და სათავეში ჩაუდგა ანტიესპ. აჯანყებას. იეზუიტები განდევნეს ასუნსიონიდან. ა-ს სახალხო ლაშქარი რამდენიმე წელს ებრძოდა ესპ. ჯარს, მაგრამ 1725 დამარცხდა. ა. შეიპყრეს და სიკვდილით დასაჯეს.

**ანტეკლიზა** (*ანტი*... და ბერძნ. klisis—დახრა), ბაქნის ძირითადი, დიდ ფართობზე გავრცელებული ტექტონიკ. სტრუქტურა, რ-საც მცირედ დამრეცი ანტიკლინური აზევების სახე აქვს. ა ყალიბდება დედამიწის ქერქის რეგიონული ამოზნექით, რ-იც ნელა მიმდინარეობს და ჩვეულებრივ რამდენიმე გეოლ. პერიოდს მოიცავს. ა-ში კრისტ. სუბსტრატი მცირე სიღრმეზე მდებარეობს. ა-ის მაგალითია რუსეთის ბაქანზე —ვოლგა-ურალის ა., ციმბირის ბაქანზე— ანაბარის ა.

**ანტელამი** (Antelami) ბენედეტო (დაახლ. 1150 — დაახლ. 1230), იტალ. მოქანდაკე და არქიტექტორი, რომანული სტილის ქანდაკების ერთ-ერთი საუკეთესო წარმომადგენელი, თავის ძირითად ნამუშევარში, პარმის ბაპტისტერიუმში (მშენებლობა დაიწყო 1196), მან შეასრულა ქანდაკებებისა და რელიეფების უმეტესი ნაწილი — გააფორმა ღვთისმშობლის პორტალი (1196—1200), რ-ის ნიშებში მოათავსა დავითის, ეზეკიელისა და სოლომონის ფიგურები (დაახლ. 1208—10); შექმნა პორტალი „განკითხვის დღე" (1200—04), პორტალი — „წმ. ვარლამის ლეგენდა" (დაახლ. 1204—08), ფასადის ფრიზი (დაახლ. 1206—11), ინტერიერის რელიეფები და ქანდაკებები (1204—11). ა-ის შესრულებულია აგრეთვე პარმის ტაძრის რელიეფი „გარდამოხსნა" (1178).

**ანტენა** (ლათ. antenna — ანძა), რადიოტალღების გამომსხივებელი და მიმღები მოწყობილობა. გადამცემი ა. თავისუფალ სივრცეში ასხივებს გადამცემი სადგურის ბოლო კასკადიდან მიღებულ მაღალი სიხშირის ელექტრომაგნ. რხევათა ენერგიას, მიმღები ა. კი რადიოტალღათა ენერგიას მიმღები მოწყობილობის შესავალ წრედში თავმოყრილ ენერგიად გარდაქმნის. ცვლადი დენის მიერ ელექტრომაგნ. ტალღათა გამოსხივების მოვლენა პირველად აღმოაჩინა ჰ. *ჰერცმა* XIX ს. 80-იან წლებში, როდესაც ამოწმებდა ჯ. *მაქსველის* სინათლის ელექტრომაგნ. თეორიას. 1889 მანვე გამოაქვეყნა ელემენტარული ელექტრული ვიბრატორის გამოსხივების თეორია, რ-იც საფუძვლად დაედო ა-თა თეორიას. ა-ის ფორმა, ზომა და კონსტრუქცია დამოკიდებულია მის



ნახ. 1. ელემენტარული ელექტრული ვიბრატორი: ა — სქემა: 1 — ვიბრატორი; 2 — მიმართულება დაკვირვების წერტილში; ბ — მიმართულობის დიაგრამა yoz სიბრტყეში; გ — მიმართულობის დიაგრამა xoy სიბრტყეში;



ნახ. 2. შვეული არასიმეტრიული ვიბრატორი: ა — სქემა: 1 — სადენი (გამომსხივარი); 2 — გადამცემებთან მისაერთებელი კლემები; 3 — მიმართულება დაკვირვების წერტილში; 4 — ჩამიწების სისტემა; 5 — მიწის ზედაპირი; ბ — მიმართულობის დიაგრამა შვეულ სიბრტყეში; გ — მიმართულობის დიაგრამა თარაზულ სიბრტყეში.




ნახ. 3 გრძელი ტალღების T-ებრი ანტენა: 1—გამომსხივარი; 2—თარაზული ნაწილი; 3—იზოლატორები; 4—ჩამიწების სისტემა; 5—გადამცემთან მისაერთებელი კლემები.




ნახ. 4. საშუალო და გრძელი ტალღების რთული ანტენა: ა—სქემა: 1—აქტიური ვიბრატორი ანძა-ანტენის ან კოშკი-ანტენის სახით; 2—პასიური ვიბრატორი ანძა-ანტენის ან კოშკი-ანტენის სახით; 3—გადამცემთან მისაერთებელი კლემები; 4—აწყობის ელემენტი; ბ—მიმართულობის დიაგრამა თარაზულ სიბრტყეში. ისრით ნაჩვენებია მაქსიმალური გამოსხივების მიმართულება. ნახ. 5. ჩარჩოიანი ანტენა: 1—ჩარჩო; 2—მიმღებისაკენ მიმავალი სიმეტრიული ხაზი. ნახ. 6. სიმეტრიული ვიბრატორები: ა—შვეული; ბ—თარაზული; 1—ვიბრატორი; 2—კვების სიმეტრიული ხაზი; 3—მიწის ზედაპირი.




ნახ. 7. ნადენენკოს დიპოლი: 1—დიპოლი; 2—კვების სიმეტრიული ხაზი; 3—იზოლატორები; 4—დასექციებული საჭიმრებით დამაგრებული ანძა; 5—მიწის ზედაპირი.




ნახ. 8. მოკლე ტალღების სინფაზური ანტენა: ა—სქემა: 1—გამომსხივარი ელემენტი ნადენენკოს დიპოლის სახით; 2—აპერიოდული რეფლექტორი; 3—იზოლატორები; 4—გადამცემისაკენ მიმავალი კვების ხაზი; ბ—მიმართულობის დიაგრამა თარაზულ სიბრტყეში: 1—მთავარი ფურცელი; 2—გვერდითი ფურცლები; 3—მიმართულობის დიაგრამის სიგანე მაქსიმალურის 0,7 დონეზე; გ—მიმართულობის დიაგრამა შვეულ სიბრტყეში (მიწის იდეალური გამტარობის დროს): 1—მთავარი ფურცელი; 2—გვერდითი ფურცლები; E—ველის დაძაბულობა; Em — ველის მაქსიმალური დაძაბულობა.

დანიშნულებასა და ტალღის სიგრძეზე. ა-ად იყენებენ შვეულ მავთულს (უმარტივესი ა.), მავთულების კომბინაციას, სპეც. კონსტრუქციის მავთულის ყულფებს ან სპირალებს, ლითონის ამრეკლ სარკეებს, ლითონის ღრუ რეზონატორებს და სხვ. განასხვავებენ მიმართულ და არამიმართულ ა-ებს. ა-თა გამოსხივების მიმართულობას აფასებენ მიმართულობის დიაგრამით (ა-ის მიერ გამოსხივებული ენერგიის ველის დაძაბულობის დამოკიდებულება გამოსხივების მიმართულებასთან განსაზღვრულ მანძილზე). გამოსხივების მთავარი მიმართულებით ენერგიის მოგებას აფასებენ მიმართული მოქმედების კოეფიციენტით (მმკ), რ-იც აჩვენებს, თუ რამდენჯერ უნდა გადიდდეს გამოსხივების სიმძლავრე, რომ მოცემული რეალური ა-ის ჰიპოთეზური არამიმართული ა-ით (იზოტროპიული გამომსხივარით) შეცვლისას ელექტრომაგნ. ველის დაძაბულობა უცვლელი დარჩეს. მიწოდებულ სიმძლავრეს ა. მთლიანად არ ასხივებს. სიმძლავრის ნაწილი იკარგება ა-ის სადენებსა და იზოლატორებში, აგრეთვე მის ირგვლივ გარემოში (მიწაში, ა-ის დასამაგრებელ კონსტრუქციებში და სხვ.). გამოსხივებული სიმძლავრის შეფარდებას მიწოდებულ სიმძლავრესთან ა-ის მქკ ეწოდება, ხოლო მმკ-ისა და მქკ-ის ნამრავლს — გაძლიერების კოეფიციენტი (გკ).

ა-ის უმარტივესი სახეა ჰერცის დიპოლი. იგი გამოსხივებული ენერგიის ტალღის სიგრძესთან შედარებით ბევრად მცირე ზომის წრფივი მავთულია (ნახ. I, ა), რ-ის გასწვრივ მაღალი სიხშირის დენს ერთნაირი ამპლიტუდა და ფაზა აქვს. ღერძზე გამავალ სიბრტყეში მიმართულობის დიაგრამა რვიანის მსგავსია (ნახ. 1, ბ), პერპენდიკულარულ სიბრტყეში კი — წრიული (ნახ. I, გ). ელემენტარული ვიბრატორი წარმოადგენს სადენს, რ-ის სიგრძე რამდენჯერმე ნაკლებია გამოსხივებული ენერგიის ტალღის (λ) სიგრძეზე. მისი მმკ 1,5-ის ტოლია. ჰერცის ვიბრატორი სიმეტრიულია (ენერგიის მიყვანის წერტილის მიმართ). არასიმეტრიული ვიბრატორის ერთ ნახევარს ამიწებენ, ხოლო ა-ის *ჩამიწებასა* და ვიბრატორის ქვედა ბოლოს შორის რთავენ გადამცემს ან მიმღებს (სურ. 2, ა). ასეთი ა. შვეულად დაკიდული ჩამიწებული მავთულის სახით პირველად (1895) ა. *პოპოვმა* გამოიყენა. სიმაღლის მოსამატებლად მან ა-ის ზედა წერტილს მსუბუქი აირით სავსე ბუშტები მიამაგრა.

შვეულ არასიმეტრიულ ა-ს ფართოდ იყენებენ რადიომაუწყებლობასა და რადიოკავშირში, ვინაიდან იგი გრძელ და საშუალო ტალღებზე უზრუნველყოფს მაქს. გამოსხივებას დედამიწის ზედაპირის გასწვრივ. მიმართულობის დიაგრამა არასიმეტრიული ა-ისა, რ-ის სიგრძე ნაკლებია გამოსხივებული ენერგიის ტალღის სიგრძეზე, ვერტ. სიბრტყეში (მიწის მაღალი ელექტროგამტარობის დროს) გაჭრილი რვიანის ფორმისაა (ნახ. 2, ბ), თარაზულ სიბრტყეში კი წრის მსგავსია (ნახ. 2, გ). მისი მმკ 3-ის ტოლია. ასეთი ა-ის ერთ-ერთი ძირითადი მახასიათებელია გ ა მ ო ს ხ ი ვ ე ბ ი ს  წ ი ნ ა ღ ო ბ ა ($R_{გამ.}$) — გამოსხივებული სიმძლავრის შეფარდება ვიბრატორის ქვედა ბოლოსთან გაზომილი დენის ძალის ეფექტური მნიშვნელობის კვადრატთან.

გ რ ძ ე ლ ი  ტ ა ლ ღ ე ბ ი ს  ა. განვითარების ადრეულ საფეხურზე უმთავრესად Γ-სა და T-ს, აგრეთვე ქოლგის მსგავსი, გრძელტალღიანი ა-ები იყო (ნახ. 3). მათ ჰქონდათ ერთი ან რამდენიმე გამტარი თარაზულსა და შვეულ სიბრტყეში, სიმაღლით კი 300 *მ*-ს აღწევდნენ. 30-იან წლებში საშ. და გრძელტალღიან დიაპაზონში მომუშავე ა-მ თავისუფლად მდგარი ლითონის ანტენა-კოშკის ან ანძა-ანტენის სახე მიიღო. ამგვარი ა. საჭიმრებით იყო დამაგრებული. თარაზულ სიბრტყეში მიმართული მოქმედებისათვის რთულ ა-ს იყენებენ. იგი შედგება ერთმანეთისაგან განსაზღვრული მანძილით დაცილებული ორი (აქტიური და პასიური) შვეული არასიმეტრიული ვიბრატორისაგან (ნახ. 4, ა). აქტიურ ვიბრატორს უშუალოდ კვებავს გადამცემი სადგური, პასიური (რეფლექტორი) კი ამ უკანასკნელისაგან ინდუქციით აიგზნება. ამ ორი იდენტური ვიბრატორის გამოსხივებულ ტალღათა ინტერფერენციის შედეგად მიიღება სათანადო მიმართულობის დიაგრამა (ნახ. 4, ბ). გრძელტალღიანი ა-ის მმკ 3-ს უდრის; რთული ა-ის მმკ დაახლოებით ორჯერ მეტია ერთი ვიბრატორის მმკ-ზე.

ს ა შ უ ა ლ ო  ტ ა ლ ღ ე ბ ი ს  ა. უმთავრესად გრძელტალღიანი ა-ების ტიპისაა. 200—250 *მ* ტალღის დიაპაზონში იყენებენ ე. წ. ანტიფედინგურ ა-ებს. მათი საშუალებით შესაძლებელია შესუსტდეს ელექტრომაგნ. ველის მიყუჩების ეფექტი (*ფედინგი*), რ-იც წარმოიქმნება ა-ის მახლობლად საღამოთი და ღამით. ველის მილევის ეფექტი განპირობებულია იონოსფეროდან არეკლილი სივრცითი და ზედაპირული ტალღების ინტერფერენციით. ანტიფედინგური ა-ების ვიბრატორზე დენს ისე ანაწილებენ, რომ შესამჩნევად შესუსტდეს სივრცითი ტალღის მიღება. გრძელ და საშუალო ტალღებზე მიღების დროს არასიმეტრიული ვიბრატორების გარდა იყენებენ *ჩარჩოიან ანტენას* (ნახ. 5), *მაგნიტურ ანტენას* და რთულ ა-ს, რ-იც წარმოადგენს ჩარჩოიანი ა-ისა და შვეული სიმეტრიული ვიბრატორის კომპოზიციას. ასეთ ა-ს თარაზულ სიბრტყეში მიმართული თვისებები ახასიათებს. ამის გამო იგი ასუსტებს ელექტრულ დაბრკოლებას იმ შემთხვევაში, თუ დაბრკოლების წყარო მიმართულობის დიაგრამის მინიმუმის გასწვრივ მოქმედებს. საშ. და გრძელ ტალღებზე მიღებისას დაბრკოლებათა მინიმუმზე დაყვანა შეიძლება ბევერეჯის ა-ით. იგი დედამიწიდან რამდენიმე მეტრის სიმაღლეზე ჩამოკიდებული გრძელი თარაზული სადენია, რ-იც მიმართულია მიმღები სადგურისაკენ.

მ ო კ ლ ე  ტ ა ლ ღ ე ბ ი ს  ა-ებისათვის იყენებენ შვეულ არასიმეტრიულსა და შვეულ სიმეტრიულ ვიბრატორებს (ნახ. 6, ა). შედარებით მცირე, რამდენიმე ათეული კილომეტრის სიგრძის კავშირგაბმულობის ხაზებზე კავშირს ამყარებენ დედამიწის ზედაპირული ელექტრომაგნ. ტალღით. მოკლეტალღიან დიაპაზონში შორეულ მანძილზე (50—100 *კმ* და მეტი) კავშირი უმეტესად იონოსფეროდან ერთხელ ან მრავალჯერ არეკლილი რადიოტალღების საშუალებით მყარდება, ასეთ ხაზებზე ხშირად იყენებენ ა-ებს, რ-თაც თარაზული სიმეტრიული ვიბრატორები აქვთ (ნახ. 6, ბ). ამგვარი ა-ები მაქს. გამოსხივებას თარაზული სიბრტყის მიმართ განსაზღვრული კუთხით მიმართავენ. მოკლე ტალღებზე სადღეღამისო და წლიური კავშირი მოითხოვს ტალღის (λ) სიგრძის ხშირ შეცვლას. დღისით, ზაფხულობით და მზის მაღალი აქტივობის წლებში საჭიროა უფრო მოკლე ტალღები, ვიდრე ღამით, ზამთარში და მზის დაბალი აქტივობის წლებში. ამითაა გამოწვეული ისეთი ა-ების გამოყენება, რ-ებიც მუშაობენ ტალღების ფართო დიაპაზონში. ამგვარი ა-ა, მაგ., ნადენენკოს დიპოლი (ნახ. 7), რ-ის მმკ საკმაოდ დიდია (6-იდან 12-მდე). მმკ-ის გასაზრდელად მოკლეტალღებიან შორეული კავშირის ხაზებზე იყენებენ მრავალვიბრატორიან სინფაზურ ა-ს (ნახ. 8, ა), რ-იც წარმოადგენს ერთნაირი ფაზის დენებით აგზნებული სიმეტრიული ვიბრატორების ბრტყელ გისოსს. λ-ის შეცვლისას რომ თავიდან აიცილონ ა-ის რეფლექტორის გადაკეთება, ამ უკანასკნელს თარაზული სადენების ხშირი ბადის სახეს აძლევენ (ა პ ე რ ი ო დ უ ლ ი  რ ე ფ ლ ე ქ ტ ო რ ი). ასეთ რეფლექტორში ნაკლებად აღწევს ა-ის მიერ გამოსხივებული ტალღები. მოკლეტალღიანი სინფაზური ა-ის მიმართულობის დიაგრამა თარაზულსა (ნახ. 8, ბ) და შვეულ (ნახ. 8, გ) სიბრტყეში ერთი დიდი (მთავარი) და მრავალი მცირე (გვერდითი) ფურცლისაგან შედგება. რაც უფრო დაბალია გვერდითი ფურცლების დონე, მით უფრო მაღალია ა-ის ხარისხი.

*რომბისებრ ანტენას* იყენებენ დიდი დიაპაზონის ტალღებისათვის. მისი მმკ 20-იდან 200-მდეა, მქკ კი — 0,5—0,8-ია. მიმღებ რადიოცენტრებში გავრცელებულია აგრეთვე *მსრბოლი ტალღის ანტენა*




ნახ. 9. მსრბოლი ტალღის მოკლეტალღიანი ანტენა: 1—ვიბრატორი; 2—იზოლატორები; 3—კვების ხაზი; 4—განმრთველი რეზისტორები; 5—შთამნთქმელი რეზისტორი. ისრით ნაჩვენებია მაქსიმალური მიღების მიმართულება.




ნახ. 13. ლინზისებრი ანტენა: 1—ლინზაზე დაცემული ტალღის ფრონტი; 2—შემომსხივარი; 3—ლინზა; 4—ლინზაში გასული ტალღის ფრონტი; F—ლინზის ფოკუსი. ისრებით ნაჩვენებია სხივების მიმართულება. ნახ. 14. პარაბოლური ანტენა: 1—სარკეზე დაცემული ტალღის ფრონტი; 2—შემომსხივარი; 3—სარკის შლილი; 4—პარაბოლური სარკე; 5—სარკიდან არეკლილი ტალღის ფრონტი; F—პარაბოლოიდის ფოკუსი. ისრებით ნაჩვენებია სხივების მიმართულება.

ნახ. 10. ტურნიკეტული ანტენა.

(ნახ. 9), რ-ის მმკ 40-იდან 250-მდეა. მისი მიმართულობის დიაგრამას ნაკლები გვერდითი ფურცლები აქვს. დაბალი (0,05—0,5) მქკ-ის გამო გადაცემებისათვის არ იყენებენ.

მ ე ტ რ ი ა ნ ი და დ ე ც ი მ ე ტ რ ი ა ნ ი ტალღების ა. მეტრიან და დეციმეტრიან ტალღებზე ტელე- და რადიოგადაცემებისათვის იყენებენ მრავალსართულიან (30 სართულამდე) ტურნიკეტურ (ნახ. 10), ჭვრიტეებიან და სხვ. ტიპის ა-ებს, რ-თაც თარაზულ სიბრტყეში მიმართულობის წრიული დიაგრამა აქვთ, შვეულ სიბრტყეში კი — ვიწრო (იხ. *სატელევიზიო ანტენა*). მათი მმკ დამოკიდებულია სართულთა რაოდენობაზე. მოქმედების რადიუსის გასაფართოებლად ა-ს მაღალ ანძებზე ან კოშკებზე დგამენ. კოშკურ ა-ებს შორის მსოფლიოში ყველაზე მაღალია (533 *მ*) მოსკ. სატელევიზიო ა. ოსტანკინოში. სატელევიზიო პროგრამას იღებენ სიმეტრიული ვიბრატორით, „ტალღური არხის" ტიპისა (ნახ. 11) და სხვა ა-ებით, რ-ებსაც ჩვეულებრივ სახლების სახურავებზე ან მაღალ საყრდენებზე დგამენ. დიდ (მრავალბინიან) სახლებში იყენებენ კოლექტ. ა-ებს. ასეთ ა-თან მიდგმულია მაღალი სიხშირის მაძლიერებელი, რ-იც მანაწილებელი ფიდერების სისტემით მაღალი სიხშირის ენერგიას გზავნის მაძლიერებლის გამოსასვლელიდან ტელევიზორების შესასვლელებამდე. ამ უკანასკნელთა რიცხვი შეიძლება რამდენიმე ასეული იყოს.



ნახ. 11. «ტალღური არხის» ტიპის ანტენა: 1—კვების კაბელი; 2—რეფლექტორი; 3—დირექტორები; 4—აქტიური ვიბრატორი. ისრით ნაჩვენებია მაქსიმალური გამოსხივების მიმართულება.

ზ ე მ ა ღ ა ლ ი ს ი ხ შ ი რ ი ს დ ი ა პ ა ზ ო ნ ი ს ა. ამ დიაპაზონში დეციმეტრიან, სანტიმეტრიან და მილიმეტრიან ტალღებს გულისხმობენ. რადიოსარელეო და კოსმ. კავშირის ხაზებზე, რადიოლოკაციაში, რადიოასტრონომიაში და სხვ. ფართოდ იყენებენ სინფაზურ ზედაპირულ ა-ებს. მუშაობის პრინციპის მიხედვით ამგვარი ა. სინფაზური მრავალვიბრატორიანი გისოსის მსგავსია, ოღონდ მისგან განსხვავებით მთლიანი ბრტყელი ზედაპირი აქვს, რ-ზედაც აგზნებულია სინფაზური ელექტრომაგნ. ველი. ზემაღალი სიხშირის დიაპაზონის ა-ების მმკ მეტად დიდია (ასეული ათასებიდან მილიონებამდე). ზემაღალი სიხშირის ა-ებია: *რუპორული ანტენა* (ნახ. 12), *ლინზისებრი ანტენა* (ნახ. 13), *სარკიანი ანტენა* (ნახ. 14), ორსარკიანი ანტენა და სხვ. პულკოვოს ობსერვატორიაში დგას ს. ხაიკინისა და ნ. კაიდანოვსკის კონსტრუქციის ა., რ-საც რადიოტელესკოპად იყენებენ იგი შედგება მოძრავი შემომსხივარისა და პარაბოლურად განლაგებული გადასაადგილებელი სარკეებისაგან. შემომსხივარისა და სარკეების გადაადგილებით შეიძლება ვცვალოთ მათი მაქს. გამოსხივების მიმართულება. ზემაღალი სიხშირის დიაპაზონში იყენებენ აგრეთვე *ჭვრიტეებიან ანტენას*. ამგვარი ა. ლითონის ღრუ რეზონატორია. ენერგიას გამოასხივებს რეზონატორის კედლებში გამოჭრილი ჭვრიტეები. სინფაზური ა-ის გარდა იყენებენ მსრბოლი ტალღის ანტენას, რ-იც შედგება გამომსხივარია სისტემებისაგან. ამ ტიპის ა-ებია: *სპირალური ანტენა*, *დიელექტრიკული ანტენა*, *ზედაპირული ტალღების ანტენა*. (იმპენდანსური ა.) და სხვ.



ნახ. 12- რუპორული ანტენა: 1—რუპორი; 2—მკვებავი რადიოტალღასატარი. ისრით ნაჩვენებია მაქსიმალური გამოსხივების მიმართულება.

მეცნიერებისა და ტექნიკის, კერძოდ, კოსმონავტიკის განვითარებასთან დაკავშირებით მოსალოდნელია ახალი რთული კონსტრუქციის ა-ების შექმნა, რ-თა საშუალებით შესაძლებელი იქნება უმნიშვნელო სიდიდის ველის დაძაბულობის აღქმა.

ა-თა თეორიასა და პრაქტიკაში დიდი ღვაწლი მიუძღვით საბჭ. მეცნიერებს გ. აიზენბერგს, ბ. ბრაუდეს, ი. კლიაცკინს, ვ. ტატარინოვს, ა. პისტოლკორსს, ლ. ბახრახს, მ. მილერს, ა. მოდელს, მ. ნეიმანს, მ. შულეიკინსა და სხვ., ინგლ. გ. პოუეს; ამერ. პ. კარტერს, კ. ბრაუნს და სხვ.

*ლიტ.*: Айзенберг Г. З., Коротковолновые антенны, М., 1962; Марков Г. Т., Антенны, М., 1960; Пистолькорс А. А , Антенны, М., 1947.

*შ. ბებიაშვილი.*

**ანტენარიისებრნი,** ზ ღ ვ ი ს თ ა გ ვ ი ს ე ბ რ ნ ი (Antennariidae), თევზების ოჯახი *ფარფლფეხიანების* რიგისა. მცირე ზომის, მკვეთრად შეფერილი თევზები. ცნობილია 75-მდე სახეობა. გვხვდებიან ტროპ., ზოგჯერ კი ზომიერი სარტყლის ზღვებშიც. იკვებებიან უხერხემლო ცხოველებით, იშვიათად — წვრილი თევზებით. სარეწაო მნიშვნელობა არა აქვთ.

**ანტენები** (ზოოლ.), ფეხსახსრიანთა შეხებისა და ყნოსვის ორგანოები, იგივეა, რაც *ულვაშები* ან *ცეცები*.

**ანტენური გისოსი,** რთული მიმართული ანტენა. შედგება ცალკეული სუსტად მიმართული ანტენებისაგან — გამომსხივარი ელემენტებისაგან (სიმეტრიული და არასიმეტრიული, ჭვრიტული და სხვა ვიბრატორები), რ-ებიც ისეა სივრცეში განლაგებული და მაღალი სიხშირის დენებით აგზნებული, რომ საჭირო მიმართულობის დიაგრამა მიიღონ. ა. გ-ის მიმართულობის თვისებათა (მაქს. გამოსხივების მიმართულობა, დიაგრამის სიგანე და სხვ.) ცვლა შეიძლება ფაზების თანაფარდობის შეცვლით. გავრცელებულია ისეთი ა. გ., რ-ის გამომსხივებელი ელემენტები ერთ სიბრტყეშია განლაგებული.

**ანტენური ეფექტი,** ელექტრომაგნიტური ტალღების არასასურველი გამოსხივება ან მიღება. ეს ხდება მაშინ, როცა გამოყენებულია არასპეც. დანიშნულების გამტარები. მაგ., ა. ე. მჟღავნდება რადიოგადამცემის ან რადიომიმღების ანტენასთან შემაერთებელ მაღალი სიხშირის ენერგიის გადამცემ ხაზებში. რადიომოწყობილობებში ა. ე. იწვევს ანტენის მიმართულობის დიაგრამის დამახინჯებას, მაღალი სიხშირის ენერგიის ხაზის მქკ-ის შემცირებას და სხვ. ორსადენიანი გადაცემის ხაზში ა. ე. გარე საგნების მიმართ სადენების სიმეტრიული განლაგების დარღვევის შედეგია. თანაღერძულ კაბელებში ა. ე-ის მიზეზი სადენის გარე გარსსა და დამიწებას (ან ხელსაწყოს კორპუსს) შორის კონტაქტის დარღვევაა, ხოლო ტალღასატარში — რომელიმე ნაწილის შეერთების ადგილას ღრეჩოს წარმოქმნა.

**ანტეოსი** (Antaios), ბერძნ. მითოლოგიაში ლიბიის გამგებელი გოლიათი, ზღვის ღმერთის *პოსეიდონისა* და დედამიწის ქალღმერთის *გეას* ვაჟი. ვიდრე ა. დედამიწაზე იდგა, უძლეველი იყო, მშობელი დედა გეა მას ულევ ღონეს გადასცემდა *ჰერაკლემ* მოსწყვიტა მიწას ა., ზე აიტაცა და მოაშთო. ა-ის სახე მიჩნეულია მშობელ მიწასა და ხალხთან კავშირის სიმბოლოდ.

**ანტეფიქსი** (ლათ Antefixum < antefigo — წინიდან ვამაგრებ), სახურავის კიდეებზე გრძივი კედლის გასწვრივ მოთავსებული მარმარილოს ან კერამ. არქიტ. სამკაული, ჩვეულებრივ, სკულპტურულად შესრულებული მცენარეული ორნამენტი ან ფანტასტ ცხოველის ნიღაბი. ა. ანტ. ტაძრების დამახასიათებელი სამკაული იყო.

**ანტეცედენტური ხეობა** (ლათ. antecedens—წინამორბედი), გამკვეთი ხეობა. წარმოიქმნება რელიეფის დადებითი ფორმის (ქედის, სერის, პლატოს ან მასივის) აზევების პროცესში იქ, სადაც უკვე იყო მდინარეთა ქსელი და მდინარის ეროზია ასწრებდა აზევებული ზონის ჩაჭრას დინების მიმართულების შენარჩუნებით. ასეთი ხეობა გეოლოგიურად უფრო ხნიერია, ვიდრე მის მიერ გაკვეთილი ქედი ან მაღლობი. ა. ხ. ბევრია ნეოტექტონიკურად აქტ. მთაგორიან მხარეებში, კერძოდ, კავკასიაში მაგ., ჭიდროთის ვიწრობი მდ. რიონის ხეობაში ონის ზემოთ, რ-იც შოდა-კედელას ქედს კვეთს; ტეხურის ხეობა ნაქალაქევის ზემოთ, რ-იც ნაქალაქევის მთის ბრაქიანტიკლინურ მასივს ჭრის და სხვ.

**ანტვერპენი,** ფრანგ. ა ნ ვ ე რ ი (Antwerpen<ფლამანდ. aen't werf — ნავსაშენთან, ფრანგ. Anvers), ქალაქი ჩრდ. ბელგიაში, მსოფლიოს ერთ-ერთი უდიდესი ნავსადგური მდ. შელდის ნაპირსა და ალბერტის არხზე, ჩრდილოეთის ზღვიდან 90 *კმ*. ანტვერპენის პროვ. ადმ. ცენტრი. მოსახლ. რაოდენობით ქვეყნის მეორე ქალაქი (ბრიუსელის შემდეგ) — 230,2 ათ. მცხ. (1970), აგლომერაციაში— დაახლ. 700 ათ.; ქვეყნის საგარეო-სავაჭრო და საფინანსო ცენტრი; საზღვაო, სარკინიგზო და საჰაერო მიმოსვლის საერთაშ. კვანძი. პორტის ტვირთბრუნვა 75 მლნ. ტ-მდეა წელიწადში (1973), აქედან დაახლ. 1/3 საერთაშ. ტრანზიტულ გადაზიდვებზე მოდის. მრეწვ. ძირითადად შემოტანილი ნედლეულის ბაზაზე მუშაობს და ემსახურება ნაოსნობას. მნიშვნელოვანი დარგებია მანქანათმშ. (განსაკუთრებით გემთმშენებლობა), ფერადი მეტალ., ქიმ. (მინერ. სასუქების, საღებავების წარმოება), ნავთობგადასამუშავებელი, საფეიქრო (ბამბეულის, აბრეშუმის ქსოვილების წარმოება), კვების მრეწვ., ალმასის დამუშავება.

ა. 837 დაანგრიეს ნორმანებმა. 1008 იხსენიება როგორც გერმ. იმპერიის მარკგრაფის რეზიდენცია. XII ს-ში. ვაჭრობისა და ხელოსნობის მნიშვნელოვანი ცენტრია. 1291 მიიღო ქალაქის უფლება, 1315 გახდა *ჰანზის* წევრი. XIV ს-ში ა-ის გზით შეჰქონდათ ევრ. კონტინენტის ქვეყნებში ინგლ. მატყლი და მაუდი. ქ. ბრიუგეს დაცემის შემდეგ ევრ. ვაჭრობის ცენტრმა ა-ში გადაინაცვლა. 1460 დაარსდა ა-ის ბირჟა. XIV ს. II ნახ-ში ა. დაექვემდებარა ბურგონის ჰერცოგს, ხოლო 1477 მთელ „ბურგონულ სამემკვიდრეოსთან" ერთად—*ჰაბსბურგებს*. XV ს. დამლევსა და XVI ს. დამდეგს, დიდი გეოგრ. აღმოჩენების ხანაში, ა-მა უდიდეს ეკონ. აღმავლობას მიაღწია და დას. ევრ. და კოლონ. საქონლით ვაჭრობის მთავარი ცენტრი გახდა. ესპ. მთავრობის პოლიტიკამ და ნიდერლანდის ბურჟ. რევ. დროინდელმა ამბებმა (1566 ხატმებრძოლთა აჯანყება, ალბას




*სტ. ასპიტისებრნი.* **1.** კობრასებრი ასპიტი (Micrurus frontalis); **2.** აზიური კობრა (Naja naja oxiana); **3.** კობრა ანუ სათვალიანი გველი (Naja naja); **4.** არლეკინისებრი ასპიტი (Micrurus fulvius); **5.** პამა (Bungarus fasciatus).




*სტ. აკაში.* ა ტ მ ი ს  ჯ ი შ ე ბ ი: **1** — „გორული საადრეო“; **2** — „ერისთავის ვარდისფერი“; **3**—„ნობათი“;
**4** — „სანდო“.

მმართველობა და სხვ.) უარყოფითი გავლენა იქონია ა-ის ეკონ. განვითარებაზე. 1576 ქალაქი ესპ. გარნიზონმა ააოხრა („ესპანური ფურია"). 1579 ა. შეუერთდა უტრეხტის უნიას. 1585 ხანგრძლივი გარემოცვის შემდეგ ა. ესპანელებმა აიღეს. 1609 ჰოლანდიელებმა ჩაკეტეს შელდის შესართავი და ვესტფალიის ზავით 1648 იგი ნავიგაციისათვის დახურულად გამოცხადდა. ა. დაქვეითდა ეკონომიკურად. 1714 ა. ავსტრიას დაექვემდებარა, 1794 დაიპყრეს ფრანგებმა, მდ. შელდაზე განაახლეს ნავიგაცია, მოაწყვეს გემთსაშენი. 1814 ა. დაუბრუნდა ნიდერლანდს, ხოლო ბელგიის რევ. შედეგად 1830 — ბელგიას. 1863 ბელგიის მთავრობამ შელდაზე ვაჭრობა აღადგინა. ა. სწრაფად განვითარდა. I მსოფლიო ომის დროს ა. გერმანელებმა აიღეს (1914). II მსოფლიო ომის დროს ა. მოექცა ჰიტლერელთა ოკუპაციაში (1940 მაისი — 1944 სექტ.).

ძველი ა. გაშენებულია მდ. შელდის მარჯვ. ნაპირზე, სტენის ციხის (ამჟამად ეროვნ. საზღვაო მუზეუმი) ირგვლივ. XI ს. გალავანი XIII—XVI სს-ში მრავალჯერ გაფართოვდა. ამჟამად მის ადგილას ბულვარები და პარკებია. ქალაქის გარეუბნებში სამრეწვ. რ-ნები და მუშათა კვარტალებია. 1923-იდან ა-ის ტერიტორიას შეემატა მარცხ. ნაპირი და 1933-ში გვირაბით შეუერთდა ძვ. ქალაქს. ა-ის მნიშვნელოვანი ნაგებობებია: ონზე-ლივე-ვრაუეკერკის კათედრალური გოტიკური ტაძარი (1532—1616, ვიტრაჟები XVI—XVIII სს.), გოტიკური ტაძარი სინტ-იაკობსკერკი (1491—1507), „ყასაბთა სახლი" (1501—1503), სავაჭრო ბირჟა, სატუმბავი სადგ. (1552—53); გროტე-მარქტის მოედანზე ფლამანდიური რენესანსის არქიტ. ძეგლი — რატუშა (1561—65, არქიტ. კ. ფლორისი) და გილდიების სახლები (XVI ს.). აღსანიშნავია რუბენსის (დაახლ. 1611—18 წწ., აღდგენილია 1937—46) და ვან-სუსტერენის (ამჟამად მეფის სასახლე; 1743—45) სახლები; სამეფო თეატრი (1829—34), იუსტიციის სასახლე (1871—75), საოპერო თეატრი (1907); თანამედროვე ნაგებობებიდან — მაღლივი შენობა „ტორენგებაუ" (1930—31), აეროპორტი (1931). საცხოვრ. კომპლექსები: კილი (1950—55), ლიუხტბალი (1955). ქალაქში დგას პ. პ. რუბენსის ძეგლი (1840, მოქანდაკე ვ. გეფსი).

ა-შია სამეფო, ა-ის სიძველეთა, ქანდაკებისა (ღია ცის ქვეშ) და სხვ. მუზეუმები, კაზმული ხელოვნ. აკად., სამეფო კონსერვატორია, კომერც. ინ-ტი და სხვ.

**ანტი** (ლათ. antae) არქიტექტურაში, ანტიკური შენობის გრძივი კედლის შვერილი. ანტები ორი მხრიდან ზღუდავს გეგმით სწორკუთხა შენობის ვიწრო მხარეზე მდებარე კარიბჭის სივრცეს. ამგვარი კომპოზიციის მქონე ანტიკურ ტაძრებს „ანტებიან ტაძარს" უწოდებენ.

**ანტი...** (ბერძნ. anti — წინააღმდეგ, ნაცვლად), რთული სიტყვის შემადგენელი ნაწილი. ნიშნავს „წინააღმდეგ", „საპირისპირო" ერთვის როგორც უცხოური წარმომავლობის სიტყვებს, ასევე ქართულსაც; მაგ., ანტიბიოტიკები, ანტივირუსი, ანტითეზა, ანტისხეულები და მისთ.

**„ანტიამერიკული საქმიანობის გამომძიებელი კომისია",** 1969 თებ-მდე *„შინაგანი უშიშროების კომისიის"* სახელწოდება.

**ანტიაპექსი,** ცის სფეროზე *აპექსის* მოპირდაპირე წერტილი.

**ანტიბარიონები,** ელემენტარული ნაწილაკები, *ბარიონების* ანტინაწილაკები.

**ანტიბი** (Antibes), ქალაქი და ნავსადგური სამხრ. საფრანგეთში, ზღვისპირა ალპების დეპარტამენტში, ხმელთაშუა ზღ. სანაპიროზე. 50 ათ. მცხ. (1969). რკინიგზის სადგური. ციტრუსებისა, ზეთისხილის ნარგავებისა და მეყვავილეობის ცენტრი. საპარფიუმერიო წარმოება, საფრ. რივიერის ბალნეოლ. და ზამთრის კურორტი. დაარსდა ძვ. წ. IV ს-ში, როგორც ბერძენთა კოლონია ანტიპოლისი.

**ანტიბიოტიკები** (*ანტი...* და ბერძნ. bios — სიცოცხლე), ბიოლოგიური წარმოშობის ნივთიერებანი, რ-ებსაც მიკროორგანიზმები წარმოქმნიან. აფერხებენ ბაქტერიებისა და სხვა მიკრობების, აგრეთვე ვირუსებისა და უჯრედების ზრდას; მათ უმრავლესობას მიკრობების მოსპობაც შეუძლია. ზოგჯერ ა-ს განეკუთვნება მცენარეული და ცხოველური ქსოვილებიდან მიღებული ანტიბაქტერიული ნივთიერებებიც. ა-ის წარმომქმნელი მიკროორგანიზმები მათს ირგვლივ მყოფი სხვა სახეობის მიკრობ-კონკურენტების ანტაგონისტები არიან და ა-ით აფერხებენ მათს ზრდას.

1929 შოტ. ბაქტერიოლოგმა ა. ფლემინგმა აღმოაჩინა პენიცილინი.

პირველი სამკურნ. ანტიბიოტიკი თიროტრიცინი ნიადაგის სპოროვანი აერობული ბაქტერიიდან (Bacillus brevis) მიიღო ამერ. მეცნიერმა რ. დიუბომ (1939). მისი სამკურნ. თვისებები შემოწმდა პნევმოკოკებით დასენიანებულ თაგვებზე. 1940 ინგლ. მკვლევართა ჯგუფმა ჰ. ფლორისა და ე. ჩეინის ხელმძღვანელობით პირველად მიიღო სუფთა პენიცილინი და დაამუშავა მისი გამოყოფისა და გაწმენდის მეთოდები. 1942 საბჭ. მეცნიერებმა გ. გაუზემ და მ. ბრაჟნიკოვამ ნიადაგის ბაქტერიების კულტურიდან გამოყვეს გრამიციდინი C, ხოლო 1944 ამერ. მეცნიერმა ს. ვაქსმანმა აქტინომიცეტის (Streptomyces griseus) კულტურიდან მიიღო სტრეპტომიცინი. მიკროორგანიზმთა კულტურებიდან სადღეისოდ მიღებულია 2000-ზე მეტი ანტიბიოტიკი, მაგრამ მათგან მხოლოდ 60-ოდე იხმარება სამკურნ. პრეპარატად.

ა-ის კლასიფიკაციისას ითვალისწინებენ წარმოშობას (სოკოებიდან, ბაქტერიებიდან, აქტინომიცეტებიდან და სხვ.), მათ ქიმ. ბუნებას ანდა მოქმედების მექანიზმს.

სოკოებიდან მიღებულ ა-ს შორის დიდი მნიშვნელობა აქვს პენიცილინის ჯგუფის ა-ს, რ-ებიც წარმოიქმნება Penicillinum notatum-ის, P. chrysogenum-ისა და სხვა ობის სოკოებიდან. პენიცილინი აბრკოლებს ჩირქმბადი მიკრობების ზრდას და ნაკლებტოქსიკურია ადამიანისა და ცხოველისათვის, მაგრამ მას შლის ზოგიერთი ბაქტერიის მიერ გამომუშავებული ენზიმი პენიცილინაზა. ბუნებრივი პენიცილინის გამძლე ბაქტერიების დასათრგუნავად პენიცილინის მოლეკულიდან გამოყვეს მისი „ბირთვი" (6-ამინოპენიცილინმჟავა) და მასთან სხვადასხვა რადიკალის ქიმ. შეერთებით მიიღეს ახალი „ნახევრად სინთეზური" პენიცილინები (მეტიცილინი, ამპიცილინი და სხვ.), რ-ებსაც პენიცილინაზა ვერ შლის. სოკოებიდან მიიღება სხვა ა-იც: გრიზეოფულვინი, რ-იც აფერხებს პათოგენური სოკოების განვითარებას; ცეფალოსპორინი C, რ-იც მოქმედების ფართო სპექტრით ხასიათდება და თრგუნავს როგორც გრამდადებით, ისე ზოგიერთ გრამუარყოფით ბაქტერიას.

აქტინომიცეტებიდან მიღებული ა-ის ქიმ. ბუნება, მოქმედების მექანიზმი და სამკურნ. თვისებები მეტად მრავალფეროვანია. მათგან მედიცინაში პირველად გამოიყენეს *სტრეპტომიცინი,* რ-იც თრგუნავს გრამდადებითსა და გრამუარყოფითს ბაქტერიებს და იხმარება ტუბერკულოზის, შავი ჭირის, ტულარემიის, დიზენტერიის, მუცლის ტიფისა და სხვ. წინააღმდეგ. სამედ. პრაქტიკაში ხშირად იყენებენ ტეტრაციკლინის ჯგუფის ა-ს, მაგ., ქლორტეტრაციკლინს (სინონიმები: აურეომიცინი, ბიომიცინი) და ოქსიტეტრაციკლინს (სინონიმი — ტერამიცინი). მათ მოქმედების ფართო სპექტრი ახასიათებთ, თრგუნავენ ბაქტერიებსაც და რიკეტსიებსაც. ამ ა-ის წარმომქმნელ აქტინომიცეტების კულტურაზე მაიონიზებელი რადიაციის ან ქიმ. აგენტების ზემოქმედებით მიიღეს *მუტანტები,* რ-ებიც შეცვლილი მოლეკულური აგებულების ა-ის სინთეზს ახდენენ (მაგ., დიმეთილქლორტეტრაციკლინი). აქტინომიცეტებისაგან მიღებული ზოგიერთი ანტიბიოტიკი თრგუნავს ზოგი ფორმის ავთვისებიან წარმონაქმნებს და კიბოს ქიმიოთერაპიაში იხმარება. ასეთებია: აქტინომიცინი (სინონიმები: ქრიზომალინი, აურანტინი), ოლივომიცინი, ბრუნეომიცინი, რუბომიცინი C.

ბაქტერიებიდან მიღებული ა. უმეტესად *პოლიპეპტიდებია*. მედიცინაში იხმარება თიროტრიცინი, გრამიციდინი C (მიიღებიან Bacillus brevis-იდან), ბაციტრაცინი (მიიღება Bac. subtilis-იდან) და პოლიმიქსინი (Bac. polymyxa-დან). სტრეპტოკოკებიდან მიღებულ ნიზინს კვების მრეწველობაში იყენებენ ანტისეპტიკურ საშუალებად.

ცხოველური ქსოვილებიდან მიღებულ ა-ს შორის ყველაზე ცნობილია ლიზოციმი. ეს რთული აგებულების პოლიპეპტიდი, რ-საც შეიცავს ნერწყვი, ცრემლი, ცხვირის ლორწო, ელენთა, ფილტვები და სხვ., აბრკოლებს საპროფიტული ბაქტერიების ზრდას, მაგრამ სუსტად მოქმედებს ავადმყოფობის გამომწვევ მიკრობებზე. პოლიპეპტიდი ინტერფერონი იცავს ორგანიზმს ვირუსული ინფექციისაგან.

საბჭ. მეცნიერების მ. შემიაკინისა და ა. ხოხლოვის კლასიფიკაციით ა., მათი ქიმიური შედგენილობის მი-



გორგონის ნიღბიანი ეტრუსკული ანტეფიქსი, ტერაკოტა. დაახლ. ძვ. წ. 500. ჯულიოს ვილის მუზეუმი. რომი.



ანტები.



ანტვერპენი. ონზე-ლივე-ვრაუეკერკის ტაძარი. 1352—1616. არქიტ. ი. და პ. აპელმანსები, ა. და რ. კელდერმანსები, ჰ. და დ. დე ვაგემაკერეები და სხვ.



ანტვერპენის ნავსადგური.

ხედვით, შემდეგნაირად ჯგუფდება: აციკლური (პოლიენები — ნისტატინი და ლევორინი); ალიციკლური; არომატული აგებულებისა; ქინონები; ჟანგბადშემცველი ჰეტეროციკლური ნაერთები (გრიზეოფულვინი); მაკროლიდები (ერითრომიცინი, ოლეანდომიცინი); აზოტშემცველი ჰეტეროციკლური ნაერთები (პენიცილინი); პოლიპეპტიდები ან ცილები; დეფსიპეპტიდები.

ა-ის კლასიფიკაცია შეიძლება მოქმედების მოლეკულური მექანიზმის მიხედვითაც. ასე, მაგ., პენიცილინი და ცეფალოსპორინი შერჩევით აფერხებენ ბაქტერიების უჯრედთა კედლების წარმოქმნას. ზოგიერთი ანტიბიოტიკი აფერხებს ცილების ბიოსინთეზს ბაქტერიულ უჯრედში; მაკროლიდ ერითრომიცინის გავლენით წყდება რიბოსომის გადაადგილება რიბონუკლეინის მჟავას (რნმ) ჯაჭვზე, სტრეპტომიცინი და ამინოგლუკოზური ა. (ნეომიცინი, კანამიცინი, მონომიცინი და გენტამიცინი) ხელს უშლიან ბაქტერიათა რიბოსომებზე ჩაწერილი გენეტ. კოდის სწორ „წაკითხვას"; სხვა ა. შერჩევით აფერხებენ უჯრედში ნუკლეინის მჟავების ბიოსინთეზს, აქტინომიცინი და ოლივომიცინი უკავშირდებიან დეზოქსირიბონუკლეინის მჟავას (დნმ) მატრიცას, რაც შეუძლებელს ხდის საინფორმაციო რნმ-ის სინთეზს.

ა-ისადმი მიკროორგანიზმების მდგრადობა მეტად მნიშვნელოვანი პრობლემაა, რ-ზეც დამოკიდებულია ამა თუ იმ პრეპარატის შერჩევა ავადმყოფის სამკურნალოდ. პენიცილინის აღმოჩენის პირველ წლებში მის მიმართ მგრძნობიარე იყო პათოგენური სტაფილოკოკების დაახლ. 99%, ხოლო 60-იანი წლებისათვის — არა უმეტეს 20—30%-ისა. ბაქტერიების პოპულაციებში გამუდმებით ჩნდება ა-დმი მდგრადი, ვირულენტური მუტანტები, რ-ებიც ფართოდ ვრცელდება იმ შემთხვევაში, თუ მგრძნობიარე ფორმები ა-ით არის დათრგუნვილი. პოპულაციურ-გენეტ. თვალსაზრისით ეს პროცესი შექცევადია. ამიტომ სამკურნ. საშუალებათა არსენალიდან ამა თუ იმ ანტიბიოტიკის დროებით ამოღებისას მიკრობების გამძლე ფორმები იცვლება მგრძნობიარე ფორმებით, რ-ებიც უფრო სწრაფი ტემპით მრავლდება.

ა-ს აწარმოებენ საფერმენტაციო დანადგარებში, სადაც მათი პროდუცენტი მიკროორგანიზმების კულტივირება სტერილურ პირობებში, სპეც. საკვებ არეებზე ხდება. ამასთან მეტად დიდი მნიშვნელობა აქვს აქტ. *შტამების* სელექციას. მაგ., თუ პენიცილინის პროდუცენტის საწყისი შტამი, რ-ზედაც ფლემინგი მუშაობდა, 10 *ერთ/მლ* კონცენტრაციის პენიცილინს წარმოქმნიდა, თანამედროვე პროდუცენტები 16000 *ერთ/მლ*-ს წარმოქმნის. ეს ციფრები ცხადყოფს, თუ რა წინ წავიდა ა-ის ტექნოლოგია. მიკროორგანიზმებით სინთეზირებულ ა-ს გამოყოფენ, ქიმიურად წმენდენ და მიკრობიოლ. და ფიზ.-ქიმ. მეთოდებით მათ აქტივობას განსაზღვრავენ.

მედიცინაში იხმარება 60-მდე ა: პენიცილინები — სეფსისის, ფილტვების ანთების, გონორეის, ათაშანგის და სხვ. დაავადებათა დროს; სტრეპტომიცინი, პასკომიცინი, ციკლოსერინი, ვიომიცინი და სხვ. — ტუბერკულოზის, სინტომიცინის რიგის პრეპარატები — ტულარემიისა და შავი ჭირის სამკურნალოდ; ტეტრაციკლინები—ქოლერის საწინააღმდეგოდ და ა. შ. ა. შეჰყავთ კანქვეშ, კუნთებში, ვენაში ან პირდაპირ დაზიანებულ კერაში. გარეგან საშუალებად იხმარება ა-ით გაჟღენთილი ტამპონები, ა-ის მალამოები ან მოსაფრქვევი ფხვნილები. ბოლო ხანებში უფრო გავრცელდა ა-ის შინაგანი მიღება. სამკურნ. ეფექტის მისაღწევად საჭიროა ორგანიზმში და განსაკუთრებით ინფექციის კერაში ა-ის ე. წ. თერაპიული კონცენტრაციის არსებობა. მაღალი კონცენტრაცია აძლიერებს ა-ის ეფექტურობას, მაგრამ შეიძლება სხვადასხვა გართულება გამოიწვიოს.

ა-ის ხანგრძლივი და დიდი რაოდენობით გამოყენების შედეგად წარმოიქმნება ამ ა-დმი მდგრადი პათოგენური მიკროორგანიზმები. ამ პროცესის შესაჩერებლად პერიოდულად ცვლიან ფართო გამოყენების ა-ს. ა-დმი მდგრადი სტაფილოკოკებით გამოწვეულ დაავადებებს მკურნალობენ ნახევრად სინთეზური პენიცილინებით (მეტიცილინი, ოქსაცილინი, დიკლოქსაცილინი და სხვ.), აგრეთვე ერითრომიცინით, ოლეანდომიცინით, კანამიცინით, ლინკომიცინით და სხვ.

ა-ით გამოწვეულ გართულებებს შორის აღსანიშნავია ალერგიული რეაქციები, ავიტამინოზი, სიყვითლე, ორგანიზმის იმუნოლოგიური რეაქციულობის დაქვეითება (ვინაიდან ა-ის გავლენით ზოგჯერ ბრკოლდება სპეციფ. ანტისხეულების წარმოქმნა), ლორწოვანი გარსების მეორეული ინფექციები — დიზბაქტერიოზი და სხვ., სტრეპტომიცინით ხანგრძლივი მკურნალობისას ნაწლავებში შეინიშნება ორგანიზმში მყოფი ზოგიერთი პათოგენური სოკოს აქტივაცია, რაც *კანდიდამიკოზს* იწვევს. სტრეპტომიცინის დიდი დოზებით ხანგრძლივად მკურნალობამ შეიძლება გამოიწვიოს სმენის დაკარგვა, პენიცილინი კი ზოგჯერ ტოქსიკურ გავლენას ახდენს ცენტრ. ნერვულ სისტემაზე.

ა-ის ახალი მარილების სინთეზირება ზოგიერთი ანტიბიოტიკის სპეციფ. ტოქსიკურობის დაძლევის საშუალებას იძლევა. ასე, მაგ., პანტომიცინი თერაპიული ეფექტურობით არ განსხვავდება სტრეპტომიცინისაგან და კარგად მოქმედებს იმ ავადმყოფებზე, რ-ებიც ვერ იტანენ სტრეპტომიცინს.

უკანასკნელ ხანებში დიდი წარმატებით იკვლევენ მოლეკულურ დონეზე ა-ის მოქმედების მექანიზმს, კერძოდ, დაისახა ისეთი ა-ის სინთეზის შესაძლებლობა, რ-ებიც იმოქმედებენ ერთ გარკვეულ ბიოქიმ. გარდაქმნაზე. მაგ., იმ ნუკლეინის მჟავას სინთეზის შეკავებაზე, რ-ზეც დამოკიდებულია ავთვისებიანი სიმსივნის ზრდა.

ა-ის გამოყენება მეცხოველეობაში. ა-ით მკურნალობენ ღორის წითელ ქარსა და დიზენტერიას, ჯილეხს, ცხენის მალაოს, ფრინველის პულოროზს, მოზარდეულის აქტინომიკოზს, ბრონქოპნევმონიასა და კუჭ-ნაწლავის დაავადებებს, სეფსისს, ვაგინიტს, მეტრიტს და ბევრ სხვ. ა-ს ფართოდ იყენებენ სას.-სამ. ცხოველთა საკვებშიც — მათი ზრდისა და განვითარების სტიმულატორებად. ამისათვის იხმარება სუფთა ა-იც და ე. წ. საკვები პრეპარატებიც — სხვადასხვა აქტინომიცეტები, ბაქტერიები და ობის სოკოების ფერმენტაციის გაუსუფთავებელი პროდუქტები, რ-ებიც ა-ის გარდა შეიცავენ ვიტამინებს, ამინომჟავებს, მიკრობიოლ. სინთეზის სხვა პროდუქტებს. ყველა ამ ნივთიერების კომპლექსური ზემოქმედებით ცხოველი უკეთ იზრდება, უმჯობესდება ნივთიერებათა ცვლა, ნაყოფიერება, გარდა ამისა, გამომუშავდება მდგრადობა არახელსაყრელ ზემოქმედებათა და ინფექციურ დაავადებათა წინააღმდეგ. მოზარდეულის (განსაკუთრებით ღორისა და ფრინველის) გამოსაკვებად ა-ის გამოყენება (მცირე დოზით) ამცირებს სუქების ვადებს, ადიდებს წონის ნამატს, ხოლო ქათმებში ზრდის მეკვერცხულობას.

ა-ის გამოყენება მემცენარეობაში. მცენარეში ა. ფესვებისა და ფოთლების საშუალებით შედის, ქსოვილებში ვრცელდება და საგრძნობლად ამაღლებს მცენარის მდგრადობას სოკოვან და ბაქტერიულ დაავადებათა წინააღმდეგ. გარკვეული კონცენტრაციის ა-ს შეუძლია გაადიდოს თესლის აღმოცენების უნარი, დააჩქაროს მცენარის განვითარება და ფესვების წარმოქმნა. ა-ს იყენებენ თესლის დასამუშავებლად, მცენარეთა შესასხურებლად, ხის შტამბებში შესაყვანად. ვაშლის, მსხლისა და ალუბლის სიდამწვრის, თამბაქოს ბაქტერიული ჩოფურას, კარტოფილის შავფეხას წინააღმდეგ იხმარება სტრეპტომიცინი, ტერამიცინი, სოკოვანი დაავადების წინააღმდეგ — გრიზეოფულვინი და სხვ.

*ლიტ.*: Егоров Н. С., Основы учения об антибиотиках, М., 1969; Красильников Н. А., Лучистые грибки, М., 1970.

**ანტიბიოტიკები**

პენიცილინი
ცეფალოსპორინი C
გრიზეოფულვინი
სტრეპტომიცინი
ნეომიცინი
მონომიცინი
კანამიცინი
გენტამიცინი
რისტომიცინი
ლინკომიცინი
ვიომიცინი
ციკლოსერინი
რიფამიცინი
ტეტრაციკლინი
ერითრომიცინი
ოლეანდომიცინი
ქლორამფენიკოლი
ნოვობიოცინი
ნისტატინი
ლევორინი
პიგრომიცინი B
აქტინომიცინი
ოლივომიცინი
ბრუნეომიცინი
რუბომიცინი C
მიტომიცინი C
თიოსტრეპტონი
გრამიციდინი C
ბაციტრაცინი
პოლიმიქსინი
ნიზინი

**ანტიგენები** (*ანტი*. . და ბერძნ. genos — გვარი, წარმოშობა), მაღალმოლეკულური კოლოიდური ნაერთები, უმთავრესად მცენარეული, ბაქტერიული ან ცხოველური ცილები. კანქვეშ, კუნთებში ან სისხლში მათი შეყვანის შემდეგ ორგანიზმში წარმოიქმნება *ანტისხეულები*. ა-ს აქვს წარმოქმნილ ანტისხეულებთან სპეციფ. რეაქციაში შესვლის უნარი. ანტიგენურ თვისებებს ყველაზე კარგად ამჟღავნებს ორგანიზმისათვის უცხო ცილები და ცილების კომპლექსური ნაერთები ლიპიდებთან და პოლისაქარიდებთან. ანტიგენური თვისებები აქვს აგრეთვე გველის, მორიელის, ფუტკრის, ზოგიერთი ობობას შხამს, მცენარეულ შხამებს (აბრინი, რიცინი), დიფთერიის, ბოტულიზმისა და სხვა ბაქტერიათა ტოქსინებს. იმუნიტეტის გამოსამუშავებლად კარგი ა-ა პათოგენური ბაქტერიები, რიკეტსიები, ვირუსები.

ა. შედგება ანტიგენური გაღიზიანების თვისების მქონე მაღალმოლეკულური ცილოვანი ნივთიერებისა და ა-ის სპეციფიკურობის განმსაზღვრელი არაცილოვანი ჯგუფისაგან. ერთი ცხოველის ცილა ანტიგენია იმავე სახის სხვა ცხოველისათვის. ამითაა გამოწვეული ქსოვილის გადანერგვისას ქსოვილოვანი შეუთავსებლობის რეაქცია იმ შემთხვევების გამოკლებით, როდესაც ქსოვილი გადანერგილია ერთკვერცხიანი ტყუპის ცალიდან მეორეზე. *ი. გიორგაძე.*

**ანტიგონე** (Antigonē), ბერძნ. მითოლოგიაში თებეს მეფის *ოიდიპოსის* და იოკასტეს (ოიდიპოსის დედა და ცოლი) ასული. თან ახლდა ლტოლვილ უსინათლო მამას. ოიდიპოსის გარდაცვალების შემდეგ ა. თებეში დაბრუნდა. იგი არ დაემორჩილა ბიძამისს—თებეს მეფე კრეონტს, რ-მაც აკრძალა მშობლიური ქალაქის წინააღმდეგ ამხედრებული პოლინიკეს დაკრძალვა, და მიწას მიაბარა თავისი ძმა — პოლინიკე, რისთვისაც ცოცხლად ჩაამწყვდიეს სამეფო აკლდამაში (იქ მან თავი მოიკლა). ა-ს სახე ნათესაური სიყვარულისა და ქალური სიმამაცის სიმბოლოდ იქცა ბერძნ. ლიტ-რაში (სოფოკლეს „ოიდიპოსი კოლონოსში", „ანტიგონე").

**ანტიგონიდები,** ელინისტური ხანის მაკედონიის მეფეთა დინასტია (ძვ. წ. 306—168). დინასტიის დამაარსებლად ითვლება ალექსანდრე მაკედონელის გამოჩენილი მხედართმთავარი ანტიგონე I მონოფთალმოსი — ცალთვალა (306—301). მას ემორჩილებოდა მც. აზია, სირია და მესოპოტამია, იბრძოდა ალექსანდრე მაკედონელის იმპერიის ერთიანობის შენარჩუნებისათვის. 306 თავი გამოაცხადა მეფედ თავის ვაჟიშვილთან დემეტრიოს I პოლიორკეტესთან (306—286) ერთად. ანტიგონე I დაიღუპა იფსოსის ბრძოლაში (301). დემეტრიოს I 286 ტყვედ ჩაიგდო სელევკე I ნიკატორმა, 283 გარდაიცვალა. მხოლოდ მისმა შვილმა ანტიგონე II გონტამ (283—240/239) შეძლო 283 მაკედონიის საბოლოოდ შემომტკიცება და ტახტის დაბრუნება. მის შემდეგ მაკედონიას განაგებ-

დნენ მისივე მემკვიდრეები: დემეტრიოს II (239—229), ანტიგონე III დოსონი (229—221/220), ფილიპე V (221/20—179), პერსევსი (179—168). ა. ისწრაფოდნენ გაბატონებულიყვნენ ელინისტურ სამყაროში, კერძოდ, საბერძნეთში. ძვ. წ. III ს. დასასრულიდან ა-ს გამუდმებული ომები ჰქონდათ რომთან, რაც რომის გამარჯვებით დამთავრდა (იხ. *პიდნის ბრძოლა* 168). ა-ის დინასტიის უკანასკნელი წარმომადგენელი პერსევსი ტყვედ ჩავარდა, ხოლო მაკედონია რომის პროვინციად გამოცხადდა (ძვ. წ. 148).

*ი. ლორთქიფანიძე.*

**ანტიბარიზუტული ფეთქებადი ნივთიერებანი,** იგივეა, რაც *დამცავი ფეთქებადი ნივთიერებანი.*

**ანტიგუა** (Antigua), დიდი ბრიტ. სამფლობელო ვესტინდოეთში. მის შემადგენლობაშია კ-ები: ანტიგუა (280 *კმ²*), ბარბუდა (160 *კმ²*) და რედონდა (2,6 *კმ²*). საერთო ფართ. 443 *კმ²*. მოსახლ. 66 ათ. კაცი (1972), უმთავრესად ზანგები. მთავარი ქალაქი და ნავსადგური — სენტ-ჯონსი. შაქრის ლერწმისა და ბამბის პლანტაციები. გააქვთ შაქარი. მნიშვნელოვან შემოსავალს იძლევა ტურიზმი.

ა. 1632-იდან ინგლისის კოლონია იყო. 1666—67 საფრანგეთი შეეცადა წაერთმია იგი ინგლისისათვის. 1958—62 ა. ვესტინდოეთის ფედერაციის შემადგენლობაში შედიოდა. 1967 თებერვალში ინგლისმა ა-ს „დიდ ბრიტანეთთან ასოცირებული სახელმწიფოს“ სტატუსი მისცა, მაგრამ დაიტოვა საერთაშ. საკითხების გადაწყვეტისა და ამ ტერიტ. დაცვის უფლება.

**ანტიგუა,** ა ნ ტ ი გ უ ა-გ ვ ა ტ ე მ ა ლ ა (Antigua Guatemala), ქალაქი გვატემალაში, საკატეპეკესის დეპარტ. ადმ. ცენტრი. 22 ათ. მცხ. (გარეუბნებიანად, 1964). დაარსდა 1542—43 წწ. XVI—XVIII სს-ში ა. გვატემალის დედაქალაქი და ცენტრ. ამერ. უდიდესი ქალაქი იყო. 1773 დაანგრია მიწისძვრამ. ამჟამად ა. ქალაქი-მუზეუმია. მნიშვნელოვანი ნაგებობებია: სასახლე „პალასიო დე ლოს კაპიტანეს ხენერალესი“ (1763—64, არქიტ. ლ. დიეს ნავარო), ტაძარი, უნ-ტის შენობა (1763—73, არქიტ. ხ. მ. რამირესი; 1936-იდან კოლონ. მუზეუმი); მონასტრები და საცხოვრ. სახლები.

**ანტიდამთხვევათა მეთოდი,** რომელიმე თვისების მიხედვით ნაწილაკთა ნაკადების განცალკევების მეთოდი. იყენებენ ბირთვული გამოსხივების, კოსმოსური სხივებისა და დამუხტული ნაწილაკების ამჩქარებლების მეშვეობით მიღებული დიდი ენერგიის ნაწილაკების ურთიერთქმედებათა გამოსაკვლევად. დანადგარები, რ-ებშიც ა. მ-ს იყენებენ, როგორც წესი, შედგება იონიზებული ნაწილაკების მრიცხველების, შთამნთქმელების, ელექტრონული სქემებისა (რ-ებსაც *ანტიდამთხვევათა სქემები* ეწოდება) და ელექტრომექან. მრიცხველებისაგან.

**ანტიდამთხვევათა სქემა** (ტექ.), ა კ რ ძ ა ლ ვ ი ს ს ქ ე მ ა, ელექტრონული მოწყობილობა, რ-ის მოქმედება დაფუძნებულია ხდომილობათა (ელექტრული იმპულსების, იონიზებული ნაწილაკების გამოჩენა) გარკვეული ჯგუფის გამოყოფაზე იმ პირობით, რომ დროის მოცემული შუალედის ფარგლებში ერთ-ერთი მათგანი მაინც წარმოიშვა სხვებთან არაერთდროულად.

ა. ს-ის ელექტრონული ნაწილი ახდენს მთვლელების ერთი ჯგუფიდან მოსული სიგნალების დროში თანხვედნათა რეგისტრაციას, როდესაც სიგნალები მთვლელების მეორე ჯგუფიდან არ შემოდის. ა. ს-ის საიმედო მუშაობისათვის აუცილებელია, რომ ამკრძალავი სიგნალი დროში უსწრებდეს ძირითად იმპულსებს. ა. ს-ის მნიშვნელოვანი მახასიათებელია გარჩევის უნარი — უმცირესი დროის ინტერვალი სქემის შესავალზე მოსულ იმპულსებს შორის, როცა ისინი აღირიცხებიან როგორც დროში წანაცვლებულები. თანამედროვე ა. ს-ის გარჩევის უნარი 10 *ნწმ* აღწევს. ყველაზე გავრცელებულია დიოდურ-რეოსტატული, დიოდურ-ტრანსფორმატორული ა. ს-ები, რ-ებიც აგებულია მრავალბადიან ელექტრონულ მილაკებზე ან რამდენიმეშესავლიან და ერთგამოსავლიან ტრანზისტორებზე. ა. ს-ში დეტექტორებად შეიძლება გამოვიყენოთ მაიონიზებელი ნაწილაკების ნებისმიერი მთვლელი ან ელექტრული იმპულსის მომცემი რაიმე უჯრედი. ა. ს-ს იყენებენ ციფრულ-გამომთვლელ მანქანებში, ამპლიტუდურ ანალიზატორებში, დისკრიმინატორებში, დეშიფრატორებსა და მადეკოდირებელ მოწყობილობებში, ფიზ. კვლევის დროს და სხვ.

**ანტიდარვინიზმი** (*ანტი*... და *დარვინიზმი*), დარვინიზმის წინააღმდეგ მიმართული და მასთან შეუთავსებელი თეორიები. ა-ის ერთ-ერთი მიმართულებაა *კრეაციონიზმი*, რ-იც საერთოდ უარყოფს განვითარებას ბუნებაში. მრავალი სხვა ანტიდარვინისტული თეორია, თუმცა კი აღიარებს ორგ. სამყაროს ისტ. განვითარებას, მაგრამ უარყოფს განვითარების იმ ფაქტორებს, რ-ებიც საფუძვლად უძევს დარვინიზმს. ა-ის მიმართულებებს შორის ყველაზე ფართოდ გავრცელებულია *ნეოლამარკიზმი* (აგრეთვე მისი სახესხვაობები ბათმოგენეზი, ჰოლოგენეზი, ნომოგენეზი, „შემოქმედებითი დარვინიზმი“ და სხვ.) და *ტრანსფორმიზმი*, რ-ის თანახმად, ერთი სახეობა შეიძლება ნახტომისებურად გარდაიქმნას მეორე, მისგან განსხვავებულ სახეობად.

**ანტიდეტონატორი,** ქიმიური ნაერთი, რ-საც მცირე რაოდენობით (1%-მდე) უმატებენ ძრავას სათბობს დეტონაციური თვისებების გასაუმჯობესებლად. ა-ებია, მაგ., ტეტრაეთილტყვია $Pb(C_2H_5)_4$, ტეტრამეთილტყვია $Pb(CH_3)_4$, პენტაკარბონილრკინა $Fe(CO)_5$ და სხვ. ფართოდ იყენებენ მხოლოდ ტეტრაეთილტყვიას ეთილის სითხის სახით. მის შემცველ მოტორის სათბობს ეთილირებული ეწოდება და გადიდებული ტოქსიკურობით ხასიათდება.

**ანტიდიურეზული ჰორმონი** (*ანტი*... და ბერძ. diurētikos — შარდმდენი), ჰიპოფიზის უკანა წილის ჰორმონი. იგივეა, რაც *ვაზოპრესინი.*

**„ანტი-დიურინგი“,** ფ. ენგელსის შრომა. სრული სათაურია „ბატონ ევგენი დიურინგის მიერ მეცნიერებაში მოხდენილი გადატრიალება“. ამ წიგნში, — წერდა ლენინი, — „განხილულია ფილოსოფიის, ბუნებისმეტყველებისა და საზოგადოებრივ მეცნიერებათა უდიდესი საკითხები... ეს გასაოცრად შინაარსიანი და საგულისხმო წიგნია“ (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 2, გვ. 13). წიგნის შექმნის უშუალო საბაბი გახდა გერმ. წვრილბურჟ. იდეოლოგის, ბერლინის უნ-ტის პრივატ-დოცენტის ე. *დიურინგის* „ახალი სოციალისტური თეორია“, რ-იც მარქსიზმის წინააღმდეგ იყო მიმართული. დიურინგის ფილოს. შეხედულებანი წარმოადგენდა ვულგ. მატერიალიზმის, პოზიტივიზმისა და იდეალიზმის ეკლექტიკურ ნაერთს.

დიურინგის შეხედულებებმა XIX ს-ის 70-იან წლებში გერმ. ს.-დ. რიგებში მნიშვნელოვანი პოპულარობა მოიპოვა. გადაუდებელი გახდა დიურინგის სოციალ. თეორიის საფუძვლიანი კრიტიკა. სწორედ ამ მიზნით შეიქმნა „ა.-დ.“; შრომა პირველად ცალკე წერილების სახით იბეჭდებოდა ს.-დ. ცენტრ. ორგანო „ფორვერტსში“ („Vorwärts“), ხოლო 1878 ცალკე წიგნად გამოვიდა (1886 ენგელსის მიერ გადამუშავებული გამოქვეყნდა ციურიხში). „ა.-დ“. მარქსის უშუალო მონაწილეობით იწერებოდა. ენგელსის მთელი ხელნაწერი მარქსმა დაბეჭდვამდე წაიკითხა. ამას გარდა, განყ-ბა „პოლიტიკური ეკონომიის“ მე-10 თავი, რ-შიც ეკონ. მოძღვრების ისტორიაა განხილული, მარქსმა დაწერა. „ა.-დ-ის“ მნიშვნელობა ბევრად სცილდება იმ კონკრეტულ ამოცანას, რ-ის გამოც იგი შეიქმნა. წიგნში დიურინგის შეხედულებათა კრიტიკის გვერდით მოცემულია მარქსიზმის ძირითადი დებულებები, დამუშავებულია რევ. თეორიისა და პრაქტიკის ბევრი ახალი საკითხი.

„ა.-დ.“ შედგება შესავლისა და სამი განყოფილებისაგან: ფილოსოფია, პოლიტიკური ეკონომია და სოციალიზმი.

შესავალში, ფილოსოფიის განვითარების მეცნიერული ანალიზის საფუძველზე, ენგელსმა დაასაბუთა მარქსიზმის აღმოცენების ისტორიული აუცილებლობა, რაც ემყარება მარქსის ორ უდიდეს აღმოჩენას: ისტორიის მატერიალისტურ გაგებასა და ზედმეტი ღირებულების თეორიას.

პირველ განყ-ბაში ბუნებისმეტყველების ახალი მიღწევების განზოგადების საფუძველზე ნაჩვენებია დიალექტ. მატერიალიზმის სისწორე და ცხოველმყოფელობა. გაკრიტიკებულია სამყაროს ერთიანობის პრობლემის იდეალისტური გადაწყვეტა და ნაჩვენებია, რომ სამყაროს ერთიანობა მის მატერიალურობაში მდგომარეობს. დასაბუთებულია, რომ „ბუნება და ადამიანთა სამეფო პრინციპების მიხედვით კი არ მიიმართება, არამედ პრინციპები მხოლოდ იმდენადაა სწორი, რამდენადაც ბუნებასა და საზოგადოებას შეესაბამებიან“ (ანტი-დიურინგი, თბ., 1952, გვ. 43).

მეორე განყოფილებაში ენგელსი ავითარებს მარქსიზმის ეკონ. მოძღვრების ძირითად დებულებებს ღირებულების, მარტივი და რთული შრომის, კაპიტალისა და ზედმეტი ღირებულების, მიწის რენტის შესახებ, იძლევა პოლიტ. ეკონომიის მეცნ. განსაზღვრებას. აკრიტიკებს რა დიურინგის „ძალმომრეობის თეორიას“, რ-ის თანახმად ძალადობა არის საზ-ბის ეკონ. განვითარების საფუძველი, ენგელსი გვიჩვენებს, რომ საზ-ბის განვითარებაში გადამწყვეტია ეკონომიკა, ხოლო ძალადობა ასრულებს „ბებიაქალის“ როლს, როცა ძველი წყობილება ახალზეა „ფეხმძიმედ“.

მესამე განყ-ბაში გადმოცემულია მეცნიერული სოციალიზმის ისტორია და თეორია. დასაბუთებულია ისტორიის მატერიალისტური გაგება და კაპიტალიზმის შინაგანი წინააღმდეგობის ანალიზის საფუძველზე—კაპიტალიზმის დაღუპვისა და სოციალიზმის გამარჯვების აუცილებლობა.

„ა.-დ-მა“ უდიდესი როლი ითამაშა საერთაშ. პროლეტ. მოძრაობის ისტორიაში, პროლეტ. რევოლუციონერთა ფილოს. განათლებასა და მებრძოლი მატერიალიზმის პრინციპების განმტკიცებაში.

„ა.-დ.“ დღესაც ბურჟ. მსოფლმხედველობის კრიტიკისა და შეურიგებელი იდეოლოგიური ბრძოლის შესანიშნავი ნიმუშია. ქართულ ენაზე პირველად 1933 გამოიცა (თარგმანი გ. ქიქოძისა).

*რ. შენგელაია*

**ანტიდოტები** (*ანტი*... და ბერძ. dotos — მიცემული), შხამსაწინააღმდეგო ნივთიერებანი, რ-ებიც იხმარება შხამით მოწამვლის დროს. მოქმედების მიხედვით არსებობს: 1. ორგანიზმიდან შხამის გამომტანი ნივთიერებანი (მაგ., საფაღარათო და პირსასქმებელი საშუალებანი); 2. შხამთან რეაქციაში შემავალი ნივთიერებანი, რ-ებიც შთანთქავს შხამს (მაგ., ცხოველური ან გააქტივებული მცენარეული ნახშირი) ან გარდაქმნის ორგანიზმისათვის უვნებელ ნივთიერებად; 3. ნივთიერებანი, რ-ებიც არ შედის შხამთან რეაქციაში, მაგრამ უვნებელყოფს მის მოქმედებას ორგანიზმზე (მაგ., ჟანგბადი აძევებს ნახშირჟანგს კარბოქსიჰემოგლობინიდან და წარმოქმნის

ოქსიჰემოგლობინს); 4. ნივთიერებანი, რ-ებიც იწვევს ორგანიზმში შხამის მოქმედებით გამოწვეული ცვლილებების ე. წ. ფიზიოლოგიურად საპირისპირო ცვლილებებს (მაგ., შხამი მუსკარინი ანელებს გულის რიტმს, ატროპინი კი, პირიქით, აჩქარებს); 5. ტოქსიკური პროცესის შედეგად დაკარგულ ნივთიერებათა აღმდგენი საშუალებანი (მაგ., გლუკოზა ინსულინით მოწამვლის დროს).

*ა. მშვიდობაძე.*

**ანტიდრამა,** ავანგარდისტული დრამა (იხ. *ავანგარდიზმი*). ჩაისახა დას. ევროპაში XIX ს. დამლევს (ა. *ჟარი*) და XX ს. დამდეგს (*აპოლინერი*), 50—60-იან წწ-ში კი, ნაწილობრივ ე. წ. „სისასტიკის თეატრის" (ა. *არტო*) გავლენით, საბოლოო სახე მიიღო. ა. გამოხატავს ადამიანის მარტოობის, უმწეობისა და არარაობის გრძნობას, მომავლის წინაშე შიშს. სინამდვილეს აღიქვამს ტრაგიკომიკურად, უარყოფს ტრადიციულ დრამატულ კატეგორიებს: სიუჟეტს, ინტრიგას, კონფლიქტს, ხასიათს; მინიმუმამდე დაჰყავს მოქმედება, ჭარბად იყენებს გროტესკს, ჰიპერბოლას, ფანტასტიკას. ქმნის შოკის მომგვრელ აბსურდულ სიტუაციებს. ერთმანეთს უთავსებს უაღრესად პირობითსა და ნატურალისტურ დეტალებს. ა-ს აბსტრაქტულ და სიურრეალისტურ მხატვრობას ადარებენ, ხშირად კი „აბსურდის თეატრსაც" უწოდებენ. მისი თვალსაჩინო წარმომადგენლები არიან: ს. *ბეკეტი*, ე. *იონესკო*, ა. *ადამოვი*.

*ნ. ყიასაშვილი.*



ტ. ანტიკაინენი.

**ანტივიტამინები** (*ანტი*. . და *ვიტამინები*), ქიმიური აგებულებით ვიტამინებთან ახლომდგომი, მაგრამ მათი საწინააღმდეგო ბიოლ. მოქმედების მქონე ნაერთები. ორგანიზმში მოხვედრისას ისინი ვიტამინების ნაცვლად ჩაერთვიან ნივთიერებათა ცვლაში და არღვევენ მის ნორმალურ მსვლელობას. ეს ვიტამინების ნაკლებობას იწვევს მაშინაც კი, როდესაც შესატყვისი ვიტამინი საკმარისი რაოდენობით ხვდება ორგანიზმში საკვებთან ერთად, ანდა ორგანიზმშივე წარმოიქმნება. არსებობს თითქმის ყველა ვიტამინის ა., მაგ., $B_1$ ვიტამინის (*თიამინის*) ანტივიტამინია პიროთიამინი, რ-იც *პოლინევრიტის* მოვლენებს იწვევს. იხ. აგრეთვე *ანტიმეტაბოლიტები*.

**ანტითეზა** (ბერძნ. antithesis — დაპირისპირება), სტილისტიკური ხერხი მხატვრულ ლიტ-რასა და ორატორულ ხელოვნებაში: შთაბეჭდილების გასაძლიერებლად მკვეთრად კონტრასტული, ურთიერთსაწინააღმდეგო აზრების, განცდების, მოვლენებისა და პერსონაჟთა თვისებების დაპირისპირება, ანდა ფრაზაში ურთიერთსაპირისპირო დებულებათა გაერთიანება. მაგ.: „ხან უგნური ვარ, ხან ბრძენი, ხან არც ისა ვარ, არც ისა!" (ა. წერეთელი). ა-ს მხატვრული ნაწარმოების სათაურადაც იყენებენ (ფ. შილერის „ვერაგობა და სიყვარული").

**ანტითეზისი,** იხ. სტ. *თეზისი*.

**ანტიკაინენი** (Antikainen) ტოივო (8. VI. 1898 — 4. X. 1941), ფინეთის კომპარტიის ერთ-ერთი დამაარსებელი და ხელმძღვანელი, რუსეთში საბჭოთა ხელისუფლებისათვის აქტიური მებრძოლი. 1915 შევიდა ფინეთის ს.-დ. მუშათა პარტიაში და მიემხრო მის მემარცხენე ფრთას. 1917 გახდა ფინეთის მუშა ახალგაზრდობის სოციალ. კავშირის ცკ წევრი. ა. 1918 რევ. დროს მუშათა სეიმის აღმასკომის მდივანი და წითელი გვარდიის ერთ-ერთი ორგანიზატორი იყო. 1918 აგვ. მონაწილეობდა ფინეთის კომპარტიის დამფუძნებელი ყრილობის მუშაობაში. იყო კომკავშირის სრ. რუსეთის I ყრილობის დელეგატი. ფინეთში რევ. ჩახშობის შემდეგ იმყოფებოდა ემიგრაციაში საბჭ. რუსეთში. მონაწილეობდა *კრონშტადტის ანტისაბჭოთა ამბოხების* (1921) ჩახშობაში. 1922 იანვ. მონაწილეობდა კარელიის ოპერაციაში თეთრფინელ ინტერვენტთა წინააღმდეგ. 1923-იდან იყო ფინეთის კომპარტიის ცკ, ხოლო 1925-იდან — ცკ პოლიტბიუროს წევრი. წლების მანძილზე ხელმძღვანელობდა ფინეთის კომპარტიის არალეგალურ მუშაობას. 1934 წ. 6 ნოემბ. დააპატიმრეს და მიუსაჯეს სამუდამო კატორღა. სსრკ მთავრობის დახმარებით 1940 გაათავისუფლეს და გადმოსახლდა სსრკ-ში. 1940 აირჩიეს სსრკ უმაღლესი საბჭოს დეპუტატად. დაიღუპა დიდ სამამულო ომში საბრძოლო დავალების შესრულების დროს.

*ლიტ.*: Вотинов А., Тойво Антикайнен. Краткий биографический очерк, Петрозаводск, 1947.

**ანტიკვარი** (ლათ. antiquarius), სიძველეთა მცოდნე, მოყვარული და შემგროვებელი; ძველებური, იშვიათი ნივთებით, სურათებით, წიგნებით და ა. შ. მოვაჭრე; ანტიკვარული — ძველებური, იშვიათი.

**ანტიკლერიკალიზმი,** იხ. *კლერიკალიზმი*.

**ანტიკლინი** (*ანტი*... და klinō — ვხრი), ქანების შრეთა ნაოჭი, რ-ის ამოზნექილი, თაღოვანი ნაწილი ზევითაა მიმართული, ხოლო ფრთები ერთმანეთის საწინააღმდეგოდაა დაქანებული. ა-ის გულში უფრო ძველი ქანებია, ვიდრე ფრთებში. ღერძული სიბრტყის მდებარეობისა და დახრის მიხედვით ა. შეიძლება იყოს: ა) სწორი, ბ) დახრილი, გ) გადაბრუნებული, დ) დაწოლილი, ე) დაყვინთული. იხ. აგრეთვე *ნაოჭი*.

**ანტიკლინორიუმი** (*ანტი*... და ბერძნ. klinō—ვხრი, oros—მთა), დედამიწის ქერქის ქანთა კომპლექსის მძლავრი და რთული ანტიკლინური აზევება. წარმოიქმნება გეოსინკლინურ ზონებში. ტერმინი შემოიღო ამერ. გეოლოგმა ჯ. დენამ 1873.

ა-ებში გაშიშვლებულია უძველესი, ძლიერ დანაოჭებული და ინტენსიურად სახეშეცვლილი ქანები. ა-ის ფრთებზე განვითარებულია მეორე რიგის ნაოჭები და ხშირად დიდი რღვევები. ნაოჭთა ღერძები ა-ის ღერძის პარალელურია, ღერძული სიბრტყეები კი მარაოსებრადაა გაშლილი. ა-ებს უკავშირდება დიდი ზომის გრანიტოიდული ინტრუზივები. ა-ები წარმოიქმნება მთათწარმოშობის პროცესში დედამიწის ქერქის მძლავრი და ხანგრძლივი აზევების შედეგად, მაგ., კავკასიონის მთავარი ქედის ა., ურალთაუს ა. და სხვ.

**ანტიკოაგულაციური საშუალებანი,** ანტიკოაგულანტები (*ანტი*... და ლათ. coagulatio — შედედება, შესქელება), სისხლის შედედების შემფერხებელი და თრომბის გაჩენის საწინააღმდეგო სამკურნ. ნივთიერებები. მოქმედების მექანიზმის მიხედვით იყოფა 3 ჯგუფად: I ჯგ. ა.ს-ებს კალციუმის იონი არაიონიზებულ მდგომარეობაში გადაჰყავს (ნატრიუმის ციტრატი); II ჯგ. ა. ს. აფერხებს პროთრომბინის თრომბინად გარდაქმნას (ჰეპარინი); III ჯგ. ა. ს. აბრკოლებს პროთრომბინისა და პროკონვერტინის (ფაქტორი VII) ბიოსინთეზს (დიკუმარინი, ფენილინი, სინკუმარი, ნეოდიკუმარინი ანუ პელენტანი). ტოქსიკური მოქმედების გამო I ჯგ. ა. ს-თა ორგანიზმში შეყვანა არ შეიძლება, მათ მხოლოდ დონორის სისხლის დასაკონსერვებლად იყენებენ. II და III ჯგ. ა. ს-ებს იყენებენ თრომბოზის პროფილაქტიკისათვის და სამკურნალოდ. ა. ს-ების მიღება არ შეიძლება ჰემორაგიული დიათეზის, აპლასტიკური სისხლნაკლებობის, მწვავე და ქრონ. ლეიკოზის, წყლულოვანი და ნაღველკენჭოვანი დაავადებებისა და ორსულობის დროს.

*გ. გვიშიანი.*

**„ანტიკომინტერნული პაქტი",** გერმანიასა და იაპონიას შორის ბერლინში 1936 წ. 25 ნოემბ. დადებული ხელშეკრულება, რ-თაც, კომუნისტური ინტერნაციონალის წინააღმდეგ ბრძოლის დროშით, გაფორმდა ამ სახელმწიფოთა ბლოკი. მიზნად ისახავდა ერთობლივ ბრძოლას მსოფლიო ჰეგემონიისათვის. „ა. პ-ით" გათვალისწინებული იყო: მხარეების მიერ კომინტერნის მოღვაწეობის შესახებ ინფორმაციის გაცვლა და მჭიდრო თანამშრომლობა მის წინააღმდეგ ბრძოლაში; სხვა სახელმწიფოების მოწვევა ამ პაქტთან შესაერთებლად. პაქტის მოქმედების ვადა განისაზღვრა 5 წლით. გარდა ამისა, დამატებითი ოქმით მხარეებს ევალებოდა მკაცრი ზომების მიღება იმ პირთა წინააღმდეგ, რ-ებიც „პირდაპირ თუ არაპირდაპირ, ქვეყნის შიგნით ან საზღვარგარეთ" მოქმედებდნენ კომუნისტური ინტერნაციონალის სასარგებლოდ. სპეციალური საიდუმლო შეთანხმება ითვალისწინებდა ერთობლივ ღონისძიებებს სსრკ წინააღმდეგ. 1937 წ. 6 ნოემბ. „ა. პ-ს" შეუერთდა იტალია (ჯერ კიდევ 1936 წ. 25 ოქტ. იტალიამ დადო ხელშეკრულება გერმანიასთან თანამშრომლობის შესახებ, რომლითაც გაფორმდა ღერძი ბერლინი-რომი). 1939 „ა. პ-ს" შეუერთდნენ: უნგრეთი და მარიონეტული „სახელმწიფო" მანჯოუ-გო (1939 წ. 24 თებ.), ესპანეთი (1939 წ. 27 მარტი). *ბერლინის პაქტით* (1940) „ა. პ-მა" აშკარა სამხ. კავშირის ხასიათი მიიღო. სსრკ-ზე გერმანიის თავდასხმის შემდეგ „ა. პ-ს" შეუერთდნენ ფინეთი, ხორვატია, დანია, რუმინეთი, სლოვაკია, ბულგარეთი და იაპონიის მიერ ჩინეთის ოკუპირებულ ტერიტორიაზე შექმნილი ვან ძინ-ვეის „მთავრობა" (1941 წ. 25 ნოემბ.). „ა. პ-ის" მოქმედების ვადა გაგრძელებული იქნა 5 წლით. II მსოფლიო ომში *ანტიჰიტლერული კოალიციის* გამარჯვების შემდეგ „ა. პ." დაიშალა.

**ანტიკომუნიზმი,** ბურჟუაზიის რეაქციული იდეოლოგია და პოლიტიკა, კომუნისტური იდეოლოგიისა და რევ. პრაქტიკის წინააღმდეგ ბრძოლის საშუალებებისა და ხერხების ერთობლიობა, „რომლის ძირითადი შინაარსია სოციალისტური წყობილებისათვის ცილის დაწამება, კომუნისტური პარტიების პოლიტიკისა და მიზნების, მარქსიზმ-ლენინიზმის მოძღვრების ფალსიფიკაცია" (სკკპ პროგრამა, თბ., 1961, გვ. 57) და კაპიტალ. წყობილების დაცვა. ა-ის საფუძველია ცილისმწამებლური მტკიცება კომუნისტური იდეოლოგიის უტოპიურობის, სოციალ. სახელმწიფოების „ტოტალიტარული" ხასიათის, მსოფლიო კომუნიზმის აგრესიული არსის, საზ. ურთიერთობათა „დეჰუმანიზაციის", სოციალიზმის პირობებში აზროვნებისა და სულიერ ფასეულობათა „სტანდარტიზაციის" შესახებ. ა-ის ძირითადი ნაწილია ანტისოვეტიზმი, რ-ის მიზანია მიჩქმალოს და დაკნინებულად წარმოადგინოს სსრკ-ის მიღწევები ეკონომიკის, პოლიტიკის, კულტურის სფეროებში. ა-ის პროპაგანდა, რ-იც იყენებს მასობრივი კომუნიკაციის ყველა საშუალებას (პრესა, რადიო, ტელევიზია და სხვ.) და დგას სახელმწ. პოლიტიკის დონეზე, მიზნად ისახავს უნდობლობა დანერგოს კომუნისტების ლოზუნგებისა და იდეალებისადმი, სახელი გაუტეხოს სოციალიზმის პრაქტიკას. ამით მას სურს შეასუსტოს მშრომელთა რევ. აქტივობა, დაქსაქსოს მათი ძალები და უზრუნველყოს კაპიტალ. საზ. ურთიერთობათა შენარჩუნება. ა-ის ყალბი ლოზუნგებით იმპერიალ. რეაქცია უკიდურესად დევნის, ავიწროვებს და წამლავს ყველაფერს ჰოწინავესა და რევოლუციურს, ცდილობს შუღლი და განხეთქილება ჩამოაგდოს მშრომელთა რიგებში, მშრომელებს ჩაუკლას მისწრაფება ბრძოლისაკენ. ამ დროშის ქვეშ დარაზმულია სოც. პროგრესის ყვე-

ლა მტერი: ფინანსური ოლიგარქია და სამხ. წრეები, ფაშისტები და რეაქციონერი კლერიკალები, კოლონიზატორები და მემამულეები, იმპერიალ. რეაქციის ყველა იდეური და პოლიტიკური ხელშემწყობი და მხარდამჭერი. ა. ბურჟ. იდეოლოგიის უკიდურესი დეგრადაციის გამოხატულებაა.

ა. არ არის მხოლოდ იდეოლოგია. ის ამასთან რეალური სახელმწ. საქმიანობაცაა, რ-იც მიმართულია კომუნისტური, მუშათა და ეროვნ.-განმათ. მოძრაობის წინააღმდეგ.

ამჟამად გავრცელებულია ა-ის ორი ძირითადი სახეობა: მებრძოლი, ე. წ. „ნეგატიური" ა., რ-თვისაც დამახასიათებელია აშკარა და ვულგარული ნეგატივიზმი, მოფაშისტო ელემენტებთან, რეაქციისა და ომის ბნელ ძალებთან კავშირი, და მშვიდობიანი, ე. წ. „პოზიტიური" ა., რ-ის წარმომადგენლები, მართალია, აღიარებენ მარქსიზმ-ლენინიზმის კლასიკოსების დამსახურებას საზ-ბის შესახებ თეორიის განვითარებაში, მარქსიზმის ცალკეული დებულებებისა და სოციალ. საზ-ბის ცალკეულ მხარეთა დადებით მნიშვნელობას, მაგრამ აკრიტიკებენ მეცნ. კომუნიზმს და ცდილობენ დაამტკიცონ მარქსიზმ-ლენინიზმის უვარგისობა განვითარებული „ინდუსტრიული" საზ-ბის პრობლემების გადაჭრაში; ამასთან მიაჩნიათ, რომ თანდათანობით მოხდება კომუნიზმის შინაგანი გადაგვარება, „ეროზია". ა-ში მნიშვნელოვან როლს ასრულებს ე. წ. „სოვეტოლოგია", რ-ის წარმომადგენლები ბურჟუ. ფილოსოფოსები, ეკონომისტები, სოციოლოგები, თეოლოგები და სხვ. მოითხოვენ კომუნიზმის თეორიისა და პრაქტიკის ღრმად შესწავლას, რათა კომუნიზმის კრიტიკას მეტი დამაჯერებლობა მიეცეს.

ა., ანტისოვეტიზმი თანამედროვე ბურჟ. იდეოლოგიისა და პოლიტიკის უკიდურესად მემარჯვენე ფლანგია; იგი თანამედროვე ბურჟ. რეაქციის პრაქტ. გამოვლენაა. ა. ემყარება მეცნ. კომუნიზმის თეორიისა და პრაქტიკის წინასწარ გამიზნულ დამახინჯებას. მთელი მსოფლიოს კომუნისტები შეურიგებლად ამხელენ მეცნ. კომუნიზმის თეორიის ფალსიფიკატორებს და დაუნდობლად, დასაბუთებულად ებრძვიან მათ. ამის ნათელი დადასტურება იყო კომუნისტური და მუშათა პარტიების მოსკ. საერთაშ. თათბირი (1969 ივნ.), რ-ის ძირითად დოკუმენტში ჩაწერილია იმპერიალიზმის წინააღმდეგ იდეოლოგიური ბრძოლის გაძლიერებისა და ანტიიმპერიალისტური ძალების შემჭიდროების აუცილებლობა.

*ლიტ.*: კომუნისტური და მუშათა პარტიების საერთაშორისო თათბირის დოკუმენტები, მოსკოვი, 1969 წ. 5—17 ივნისი, თბ., 1969; ჭ ა ნ უ ყ ვ ა ძ ე გ., ბურჟუაზიული პოლიტიკური ეკონომიის კრიტიკა, ნაწ. 4, თბ., 1969, თ. 2; Антикоммунизм — орудие империалистической реакции, М., 1967; Критика идеологии антикоммунизма, М., 1965; Ленинизм и борьба против буржуазной идеологии и антикоммунизма на современном этапе, М., 1970; Мировая социалистическая система и антикоммунизм, М., 1968; М ш в е н и е р а д з е В. В., Основные особенности современного антикоммунизма, М., 1967; С к в о р ц о в Л. В., Идеология и тактика антикоммунизма, М., 1967.

**ანტიკოროზიული დაცვა** ლ ი თ ო ნ ე ბ ი ს ა, ლითონებისა და მათი შენადნობების, ნაკეთობებისა და ნაგებობების კოროზიისაგან დასაცავ ღონისძიებათა კომპლექსი. კოროზიის შედეგად იკარგება გამოდნობილი ლითონის დაახლოებით 12%. უძველეს დროში სპილენძს კოროზიისაგან მოკალვით იცავდნენ, რკინისა და ფოლადის ნაკეთობებს კი — გაპრიალებით, მოსევადებითა და სხვ. XIX ს. დასაწყისში აღმოაჩინეს ა. დ-ის ელექტროქიმ. მეთოდი. უჟანგავი ფოლადების, ახალი კოროზიამედეგი შენადნობების, პოლიმერული დაფარვისა და სხვა გამოგონებებთან დაკავშირებით XX ს-ში ინტენსიურად ვითარდება ა. დ-ის მეთოდები. ცნობილია ამ მეთოდთა ორი მთავარი ჯგუფი: ელექტროქიმ., რ-იც გავლენას ახდენს ლითონის პოტენციალზე ან მის კრიტ. მნიშვნელობაზე, და მექან., რ-იც ლითონს გარემოს ზემოქმედებისაგან დამცავი აფსკით იფარავს. ა. დ-ის ძირითადი მეთოდებია: ლითონის ლეგირება, თერმოდამუშავება, ლითონის გარემოს ინჰიბირება, გარემოს დეაერაცია, წყალმომზადება, დამცავი საფრის, დამცავი ატმოსფეროსა და მიკროკლიმატის შექმნა. ელექტროქიმ. კოროზიის დროს ლითონი ლ ე გ ი რ ე ბ ი თ აქტ. მდგომარეობიდან პასიურში გადაჰყავთ, რის შედეგად მის ზედაპირზე წარმოიქმნება ძლიერი დამცავი აფსკა.

თ ე რ მ უ ლ ი დ ა მ უ შ ა ვ ე ბ ა სპობს კოროზიის გამომწვევ სტრუქტურულ არაერთგვაროვნებას, ხსნის შინაგან ძაბვებს, რითაც გამორიცხავს ლითონის მიდრეკილებას კრისტალთშორისი და კენკილი კოროზიისადმი. გარემოს ი ნ ჰ ი ბ ი რ ე ბ ი ს ა ს ლითონთა კოროზიის თავიდან ასაცილებლად იყენებენ კოროზიის *ინჰიბიტორებს*, რ-ებიც ლითონის ზედაპირზე ადსორბციულ აფსკას წარმოქმნიან.

დ ე ა ე რ ა ც ი ი ს ა და წ ყ ა ლ მ ო მ ზ ა დ ე ბ ი ს შედეგად იცვლება ლითონის სტაციონარული პოტენციალი და პოტენციალისა და კრიტ. დენების მნიშვნელობა.

ლ ი თ ო ნ უ რ ი (სუფთა ლითონები და მათი შენადნობები) და ა რ ა ლ ი თ ო ნ უ რ ი დამცავი დაფარვა ლითონის პოტენციალის მიხედვით შეიძლება იყოს ანოდური ან კათოდური. ანოდური დაფარვა ამცირებს ან სპობს ძირითადი ლითონის კოროზიას დაფარვის ფორებში, კათოდური დაფარვა კი, პირიქით, აძლიერებს. მიუხედავად ამისა, კათოდურ დაფარვას ხშირად იყენებენ, რადგან იგი აუმჯობესებს ლითონის ფიზ.-მექან. თვისებებს (ცვეთამედეგობას, სისალეს და სხვ.). ფართოდაა გავრცელებული (განსაკუთრებით მანქანათმშენებლობაში) გალვანური დაფარვა და ლითონთა დალექვის ქიმ. მეთოდი (იხ. *მონიკელება*). ცნობილია აგრეთვე დაფარვის თერმომექან. მეთოდი (იხ. *მიტკეცა*). მსხვილგაბარიტიან ნაკეთობებსა და ნაგებობებს კოროზიისაგან ლითონური დაფარვით იცავენ (იხ. *მოლითონება*). ა. დ-ის მიზნით ლითონებს ზოგჯერ ჟანგეულების, ფოსფატების, ქრომატებისა და სხვა რთული ნაერთების არაორგ. ნივთიერებებით ფარავენ; ამ პროცესს ატარებენ ქიმ. და ელექტროლიტური მეთოდებით (იხ *ოქსიდირება, მოფოსფატება, პასივაცია, დაანოდება*). არაორგ. დაფარვის სახეობაა *მომინანქრება*. ცნობილია ელექტროფორეზული დაფარვაც. საზღვაო გემების, მიწისქვეშა და ჰიდროტექ. ნაგებობათა, აგრეთვე ელექტროგამტარ გარემო პირობებში მომუშავე ქიმ. აპარატების კოროზიის საწინააღმდეგოდ იყენებენ ა. დ-ის ელექტროქიმ. მეთოდებს. გავრცელებულია არალითონური დაფარვაც (დაფარვა ლაქსაღებავებით, პლასტმასით, კაუჩუკით). ლითონთა კოროზიისაგან დასაცავად ფართოდ იყენებენ წყალმჟავა და ტუტემედეგ ნივთიერებებს: პოლიეთილენს, ფთორპლასტს, ნაილონს, პოლივინილქლორიდს და სხვ. მიწისქვეშა ნაგებობებს (მაგ. მილსადენებს) კოროზიისაგან იცავენ ბიტუმით ან ასფალტით, აგრეთვე პოლიმერული ლენტებითა და მინანქრით. ცხლად და თერმული დამუშავებისას ადვილად ჟანგვადი ლითონების აირული კოროზიისაგან დასაცავად ქმნიან დამცავ ატმოსფეროს (მაგ., ლითონების შედუღება არგონში, აზოტში და სხვ.).

*ლიტ.*: А к и м о в Г. В., Основы учения о коррозии и защите металлов, М., 1946; Д р и н б е р г А. Я., Г у р е в и ч Е. С., Т и х о м и р о в А. В., Технология неметаллических покрытий, Л., 1957; Т а в а д з е Ф. Н., М а н д ж г а л а д з е С. Н., Коррозионная стойкость титановых сплавов, М., 1969; მ ა თ ი ვ ე, Коррозия и защита металлов в натуральных лечебных водах, М., 1963; Т о м а ш о в Н. Д., Теория коррозии и защита металлов, М., 1959.

**ანტიკური თეატრი,** ცნება, რ-იც მოიცავს ძვ. ბერძნ. და რომაულ თეატრს (იხ. *საბერძნეთი* ძველი, *რომი* ძველი).

**ანტიკური კოლონიები,** ბერძნებისა და რომაელების მიერ სხვა ქვეყნების მიწებზე დაარსებული ახალშენები. ა. კ. სამი ძირითადი ტიპისა იყო: 1. ბერძნული, 2. ელინისტური, 3. რომაული.

ბ ე რ ძ ნ უ ლ ი კ ო ლ ო ნ ი ე ბ ი ს წარმოქმნა დაკავშირებულია დ ი დ ბ ე რ ძ ნ უ ლ კ ო ლ ო ნ ი ზ ა ც ი ა ს თ ა ნ (ძვ. წ. VIII—VI სს.). ქონებრივი და სოც. უთანასწორობის გაღრმავება, მონათმფლობელობის განვითარება, მსხვილი მიწათმფლობელობის გაჩენა იწვევდა წვრილი და საშ. მიწათმფლობელის გაღატაკებას. უმიწოდ დარჩენილი გლეხობა მიდიოდა ქალაქებში, მაგრამ იქაც მონის იაფი შრომა კონკურენციას უწევდა თავისუფალ შრომას. პოლისი მოსახლეობის მზარდ მასას სამუშაოთი ვეღარ უზრუნველყოფდა. ამის შედეგად წარმოიქმნა საარსებო წყაროს მოკლებულ მოქალაქეთა ფენა, რ-იც მძიმე ტვირთად აწვებოდა ქალაქ-სახელმწიფოს. გამოსავალი იყო კოლონიზაცია ანუ „იძულებითი ემიგრაცია" (კ. მარქსი). საკოლონიზაციო მოძრაობას ხელს უწყობდა ვაჭრობის განვითარებაც; ამას ემატებოდა პოლიტ. მიზეზიც: სამშობლოს ტოვებდნენ კლასობრივ და პოლიტ. ბრძოლებში დამარცხებული დაჯგუფებები. დასავლეთით ბერძნ. კოლონიები დაარსებულ იქნა სამხრ. იტალიასა და სიცილიაში. ძვ. წ. VIII—VII სს. კ. ევბეის ქ-ებმა ქალკისმა და ერეტრიამ, აგრეთვე მეგარამ და კორინთმა დააარსეს მრავალი ქალაქი (კიმე, ნეაპოლოსი, ლეონტინე, კატანე, ტარენტუმი, სირაკუსა და სხვ.). ბერძნულ კოლონიათა სიმრავლის გამო ამ მხარეს „დიდი ელადა" ეწოდა. უფრო გვიან ძვ. წ. VI ს. ბერძენმა კოლონისტებმა (ძირითადად ფოკელებმა) მიაღწიეს აღმ. ესპ. და სამხრ. საფრ. სანაპიროებს (მასალია, ახლანდ. მარსელი). ჩრდ-ით და ჩრდ.-აღმ-ით ბერძნ. კოლონიები დაარსდა ეგეოსის ზღვის თრაკიულ სანაპიროზე (ქალკიდიკის ნ.-კ.), დარდანელის სრუტისა და მარმარილოს ზღვის ნაპირებზე და ბოსფორის სრუტეში (ბიზანტიონი, ახლანდ. სტამბოლი). ჯერ კიდევ ძვ. წ. VIII ს-ში ქ. მილეტმა დააარსა ახალშენი სინოპი შავი ზღვის სამხრ. სანაპიროზე. VII ს-იდან დაიწყო შავი ზღვის სანაპიროთა ინტენსიური ათვისება: სამხრ. სანაპიროზე აღმოცენდნენ ჰერაკლეა, ამისოსი, ტრაპეზუნტი, დასავლეთისაზე — ოლბია (მდ. ბუგის შესართავის მარჯვენა ნაპირზე), ტირასი მდ. დნესტრის შესართავში), თეოდოსია (ყირიმში), პანტიკაპეონი (ქერჩის ნ.-კ.). კოლონიებს აქტიურად აარსებდა მც. აზიის ბერძნ. ქ. მილეტი. სამხრეთის კოლონიზაცია ყველაზე სუსტად იყო გამოხატული; აქ VIII—VI სს. ფაქტობრივად დაარსდა მხოლოდ ერთი ახალშენი — ნავკრატიდა (ნილოსის დელტაში). შემდგომ ხანებში, ძვ. წ. VI—V სს. აღნიშნული კოლონიები თვითონ აარსებდნენ საკუთარ კოლონიებს (მეორეული კოლონიზაცია), რის შედეგადაც იტალიაში,

კ. სიცილიაზე, ესპანეთში, ხმელთაშუა ზღვის რიგ კუნძულზე, ბალკანეთის ნახევარკუნძულის ჩრდ.-დას. სანაპიროზე, აფრ. ჩრდ. სანაპიროზე და შავი ზღვის სანაპიროებზე გაჩნდა ბერძნ. კოლონიათა დიდი რაოდენობა. როგორც წესი, ახალშენები არსდებოდა ისეთ ადგილებში, სადაც ბერძენი ვაჭრები ადრეც იყვნენ ნამყოფი და ადგილობრივ მოსახლეობასთან კავშირი ჰქონდათ დამყარებული. ზოგჯერ კოლონიას აარსებდნენ ბერძენ ვაჭართა მიერ ადრე შექმნილი ნავსადგურიანი სავაჭრო დასახლების — ფაქტორიის ადგილზე. ბერძნ. კოლონიები დამოუკიდებელ ქალაქ-სახელმწიფოებს, ე. ი. საკუთარი პოლიტ. ორგანიზაციის მქონე პოლისებს წარმოადგენდნენ. ამასთან ჰქონდათ საკუთარი ეკონ. ბაზა — მრავალდარგოვანი ხელოსნური წარმოება და ინტენსიური სოფ. მეურნეობა; მათს ცხოვრებაში თავიდანვე დიდ როლს ასრულებდა ვაჭრობა. კოლონიის პოლიტ. წყობილება უმეტეს წილად ისეთივე იყო, როგორც მეტროპოლიისა. კოლონიასა და მეტროპოლიას შორის მშვიდობიანი ურთიერთობა იყო, მაგრამ დროთა ვითარებაში მათ შორის დამოკიდებულება ზოგჯერ მწვავდებოდა და აშკარა კონფლიქტამდეც მიდიოდა. მეტროპოლიისა და კოლონიის კავშირი ყველაზე მჭიდრო რელიგ. სფეროში იყო — კოლონიაში იმავე ღმერთების კულტი იყო დამკვიდრებული, რაც მეტროპოლიაში. კოლონისტები ელჩების მეშვეობით მონაწილეობდნენ მეტროპოლიის მთავარ რელიგ. დღესასწაულებში და სხვ. კოლონისტები იკავებდნენ ადგილ. ტომების მიწებს და, როგორც წესი, იმორჩილებდნენ იქაურ მოსახლეობას. ამიტომ კოლონიები შეიძლებოდა დაარსებულიყო მხოლოდ იქ, სადაც მკვიდრი მოსახლ. სუსტად იყო შეკავშირებული და არ გააჩნდა საკუთარი სახელმწიფო. ამით აიხსნება, რომ ბერძნ. კოლონიები ვერ წარმოიქმნა იქ, სადაც არსებობდა ადგილ. სახელმწიფოები (მაგ., სირიაში, კოლხეთში), ხოლო ეგვიპტეში ერთადერთი ახალშენი ნავკრატიდა ფარაონის მხარდაჭერით დაარსდა და იმთავითვე ფარაონის კონტროლს ექვემდებარებოდა. მეორე მხრით, მცირერიცხოვან ბერძენ კოლონისტთათვის აუცილებელი იყო მკვიდრ ტომთა გარკვეული ფენების მხარდაჭერა; ასეთ ფენას წარმოადგენდა ადგილ. გვაროვნ. არისტოკრატია, რ-საც ბერძნებთან ვაჭრობა აინტერესებდა. ამიტომ ბერძნ. კოლონიები იქ არსდებოდა, სადაც ადგილ. ტომებში უკვე საკმაოდ ღრმა სოც. დიფერენციაცია იყო მომხდარი. ადგილ. მოსახლ. თანდათან აქტიურად ებმებოდა კოლონიების შემდგომ ცხოვრებაში და ბერძნ. მოსახლ. ივსებოდა ადგილ. ელემენტებით. კოლონია არ წარმოადგენდა ბერძნ. კოლონიზაციის შედეგად წარმოქმნილ ბერძნ. დასახლებათა ერთადერთ ტიპს. ზოგან, სადაც პოლისის წარმოქმნისათვის პირობები არ იყო, ბერძნები ადგილ. დასახლებებთან ან ქალაქებთან აარსებდნენ ე. წ. ემპორიონებს (emporion) — ნავსადგურიან სავაჭრო დასახლებებს. მათ არ ჰქონდათ დამოუკიდებელი პოლიტ. ორგანიზაცია, საკუთარი ეკონ. ბაზა. ასეთ ემპორიონებს წარმოადგენდნენ ბერძნ. დასახლებები კოლხეთის ქალაქებში — *ფასისში, გიენოსსა* და *დიოსკურიაში*. ბერძნ. კოლონიის თავისებურ კატეგორიას წარმოადგენდა ე. წ. კლერუქია (cleruchia)—სამხ.-სამიწათმოქმედო დასახლება, რ-საც ათენი ძვ. წ. V ს-ში აარსებდა ათენის საზღვ. კავშირში შემავალი პოლისების ტერიტორიაზე. ათენის უმიწო და მცირემიწიანი მოქალაქეები აქ ღებულობდნენ მიწის ნაკვეთს და სამხ. კონტროლს უწევდნენ მოკავშირეებს. კლერუქიის მცხოვრებნი ინარჩუნებდნენ ათენის მოქალაქეობას. კოლონიზაციის შედეგად ბერძნები განსახლდნენ უზარმაზარ ტერიტორიაზე. კოლონიზაციამ გამოიწვია ბერძნ. კულტურის ფართო გავრცელება და აგრეთვე ბერძნ. კულტურის გამდიდრება სხვა ხალხთა კულტ. მონაპოვრით.

ე ლ ი ნ ი ს ტ უ რ ი  კ ო ლ ო ნ ი ე ბ ი ს გაჩენა უკავშირდება ალექსანდრე მაკედონელის აღმოსავლეთში ლაშქრობას და ელინისტურ სახელმწიფოთა წარმოქმნას. ალექსანდრე და მისი მემკვიდრეები აღმ. ქვეყნებში აარსებდნენ ქალაქებს (მრავალრიცხოვან ალექსანდრიებს, სელევკიებს, ანტიოქიებს და სხვ.), რ-ებიც ბერძნ.-მაკედ. ზედაფენის, ხოლო შემდეგ ელინისტურ მონარქთა დასაყრდენი გახდა აღმ. ქვეყნებში. ისინი იქცნენ ბერძნ. და ადგილ. მოსახლ. დაახლოების, ბერძნ. და აღმ. კულტურების შერწყმის ცენტრებად.

რ ო მ ა უ ლ ი  კ ო ლ ო ნ ი ე ბ ი ს შექმნა, ტრადიციის თანახმად, დაიწყო მეფეთა პერიოდში, რომის მეოთხე მეფის ანკუს მარციუსის დროს, მაგრამ რეალურად დადასტურებულია ძვ. წ. V ს-იდან. რომი კოლონიებს დამოუკიდებლადაც და ლათ. ქალაქებთან ერთადაც აარსებდა. რომაული კოლონიზაციის ადრეულ ეტაპზე (ძვ. წ. V—IV სს.) კოლონიებს აარსებდნენ უმიწო მოქალაქეთა მიწით უზრუნველყოფის, მათგან და უღარიბეს პლებეებისაგან ქალაქის განტვირთვის მიზნით. კოლონიები არსდებოდა შუა იტალ. ნაყოფიერ მიწებზე (სიგნია, სუტრიუმი, სორა და სხვ.), ადრიატიკისა და ტირენის ზღვების სანაპიროებზე (ჰადრია, ფიდენეი, ოსცია, ტარაცინა და სხვ.). ეს ქალაქები ფაქტობრივად დამოუკიდებელ პოლისებს წარმოადგენდნენ; მათ მცხოვრებლებს ზოგს რომაული, ზოგს ლათ. მოქალაქეობა ჰქონდათ. ძვ. წ. III ს. შემდეგ, როცა რომი სავსებით გაბატონდა აპენინის ნ.-კ-ზე, მისი ძალაუფლება დაპყრობილ ოლქებში კოლონიებს ემყარებოდა. კოლონისტებს ეძლეოდათ დაქვემდებარებულ „მოკავშირეთა" მიწები. ისინი სარგებლობდნენ რომაელ მოქალაქეთა სრული უფლებებით, რითაც მკვეთრად უპირისპირდებოდნენ ამ უფლებას მოკლებულ ადგილ. ქალაქებსა და თემებს. ძვ. წ. II ს. რომაელებმა ასეთი სამხ.-სამიწათმოქმედო კოლონიები დააარსეს კამპანიაში (ვულტურნუმი, პუტეოლი, ლიტერნუმი), ლუკანიაში (ბუქსენტი), პიცენუმში, პადუსისპირა გალიაში და სხვ. ძვ. წ. II ს. 20-იანი წლებიდან ამავე მიზნით კოლონიებს აარსებდნენ იტალ. გარეთაც. გაიუს გრაკქუსის დროს დაარსდა კოლონია იუნონია, ძვ. კართაგენის ადგილას, და ნარბონი სამხრ. გალიაში. ძვ. წ. I ს-იდან კოლონიებს აარსებდნენ სულას, იულიუს კეისრის, ავგუსტუსის ვეტერანების მიწით დასაკმაყოფილებლად როგორც იტალიაში, ისე პროვინციებში. იმპერიის ხანაში კოლონიად ცხადდებოდა პროვ. ქალაქების გარკვეული კატეგორია; ეს ქალაქები, რ-თა მცხოვრებნი რომის მოქალაქეობას იღებდნენ, საიმპერატორო ხელისუფლების დასაყრდენად იქცეოდნენ ხოლმე.

*ლიტ.*: წ ე რ ე თ ე ლ ი  ა., ძველი საბერძნეთი, ტ. 1, თბ., 1966; К о л о б о в а  К. М., Из истории раннегреческого общества, Л., 1951; მ ი ს ი ვ ე, К истории вопроса о греческой колонизации, «Вестник древней истории», 1949, № 2; М а я к  И. Л., Характер и роль «Colonia Romana» в распространении римской власти на Апеннинском полуострове, იქვე, 1956,



№ 2; Ballu E. B. de, L' histoire des colonies grecques du littoral nord de la Mer Noire, P., 1966; Bérard J., L'expansion et la colonisation grecques jusqu' aux guerres médiques, P., 1960; Craham A. J., Colony and Mother City in Ancient Greece, L., 1964; Sherwin-White A. N., The Roman citizenship, Oxf., 1939.
*ნ. ლომოური.*

**ანტიკური ლექსთწყობა,** ლექსთწყობის ჩვენამდე მოღწეული უძველესი ევროპული სისტემა. იხ. *მეტრული ლექსთწყობა.*

**ანტიკური ლიტერატურა,** იხ. *საბერძნეთი* ძველი, *რომი* ძველი.

**ანტიკური ქალაქები** შავიზღვისპირეთში, წარმოიქმნა ძვ. წ. VIII—VI სს-ში ე. წ. დიდი ბერძნული კოლონიზაციის შედეგად. ა. ქ-ის დაარსებას წინ უძღოდა ბერძენთა სავაჭრო ურთიერთობა ადგილ. მოსახლეობასთან და სავაჭრო ფაქტორიების დაარსება, რ-თაგან ზოგიერთი შემდეგ ქალაქად გადაიქცა. ძვ. წ. VIII ს. პირველი ბერძნ. დასახლებანი გაჩნდა შავი ზღვის სამხრ.-აღმ. სანაპიროზე. მათგან უძველესია სინოპი და ტრაპეზუნტი. ძვ. წ. VIII ს. II ნახ. ეს ახალშენები *კიმერიელებმა* გაანადგურეს და მხოლოდ ძვ. წ. VII ს. დასასრულს დაიწყო ბერძნ. ქალაქების აღმოცენება: ძვ. წ. VII ს. 30-იან წწ-ში მცირე აზიის ბერძნ. ქ. *მილეტმა* დააარსა ახალშენი სინოპი, VII ს. დასასრულს ფოკეამ — ქ. *ამისოსი*. ძვ. წ. VII ს. დასასრულსა და VI ს. შავი ზღვის დას. და ჩრდ. სანაპიროებზე დაარსდა ბერძნ. ქ-ები: აპოლონია, მესემბრია, კალატიდა, ტომისი, ისტრიე, ტირასი და *ოლბია*. ძვ. წ. VI ს. შავი ზღვის ჩრდ. სანაპიროზე გაჩნდა ბერძნ. დასახლებანი, რ-თაგან განსაკუთრებით მნიშვნელოვანი იყო: პანტიკაპეონი, ნიმფეონი, ტირიტაკე, მირმეკიონი, ფანაგორია, გორგიპია, კეპე და სხვ. ამ ქალაქების დაარსებას უპირატესად მილეტი მეთაურობდა. უფრო გვიან (ძვ. წ. V ს. II ნახ.) მილეტელთა ემპორიონის (სავაჭრო ფაქტორიის) ადგილზე დორიელებმა დააარსეს ქ. ქერსონესი (სევასტოპოლთან). ძვ. წ. VI ს. II ნახ. ბერძენთა ახალშენები გაჩნდა შავი ზღვის აღმ. სანაპიროზეც: ფასისში (ფოთთან), დიოსკურიაში (სოხუმთან), გიენოსში (ოჩამჩირესთან). ბერძნ. ახალშენების დაარსება შავი ზღვის სანაპიროზე ყოველ ცალკეულ შემთხვევაში სხვადასხვაგვარად მიმდინარეობდა და კოლონიზაციის წარმატება დამოკიდებული იყო ადგილ. მოსახლ. განვითარების დონეზე. ახალშენები ერთმანეთისაგან განსხვავდებოდნენ სოც.-ეკონ. სტრუქტურით, პოლიტ. წყობით, კულტურით, გარეგნული იერითა და შემდგომი ისტ. ბედით. ძვ. წ. VI—IV სს. სამხრ.-აღმ., დას. და ჩრდ. შავიზღვისპირეთის ანტ. ქალაქებს ჰქონდა მკვეთრად გამოხატული პოლისური ორგანიზაცია (ხმელთაშუაზღვისპირეთის ბერძნ. ქალაქების მსგავსად), საკუთარი ეკონ. ბაზა (ხელოსნური წარმოება, სოფ. მეურნეობა, ვაჭრობა), მეტროპოლიიდან გადმოტანილი რელიგ. კულტები. ამ ქალაქების ერთმა ნაწილმა (სინოპი, ამისოსი, აპოლონია, ისტრიე, ოლბია და სხვ.) სამხრ.-აღმ. და დას. სანაპიროებზე თავისი არსებობის მთელ მანძილზე შეინარჩუნა დამოუკიდებელი ქალაქ-სახელმწიფოების პოლისური წყობა. ქერსონესმა დაიპყრო სამხრ.-დას. და დას. ყირიმის ტერიტორია, ამასთან თავის გავლენას დაუმორჩილა სხვა ბერძნ. ქალაქებიც (კარკინიტიდა, კალოს ლიმენი). ჩრდ. შავიზღვისპირეთის ქალაქები ძვ. წ. V ს. 80-იანი წწ-იდან გაერთიანდნენ პანტიკაპეონის მეთაურობით და შექმნეს ერთიანი *ბოსფორის სახელმწიფო.* ამ სახელმწიფოს მმართველი ზედაფენა ძირითადად ბერძნებისა და ელინიზებული სკვითებისაგან შედგებოდა.

სხვაგვარად მიმდინარეობდა ბერძნ. დასახლებათა განვითარება აღმ. შავიზღვისპირეთში — ისტ. კოლხეთის ტერიტორიაზე. განსხვავებით ჩრდ. შავიზღვისპირეთისაგან (აღმ. ყირიმი, ოლბიისა და ქერსონესის მიდამოები), სადაც არ იყო ადგილ. მჭიდრო დასახლება, ან დას. შავიზღვისპირეთისაგან (ისტ. თრაკია), სადაც ადგილ. მოსახლ. პირველყოფილი თემური წყობილების საფეხურზე იდგა, ბერძნული კოლონიზაციის დროს კოლხეთში იმ ხანად უკვე არსებობდა პოლიტ. ორგანიზაციის უმაღლესი ფორმა — კოლხეთის სახელმწიფო ქალაქური ტიპის დასახლებებით, განვითარებული სასაქონლო-ხელოსნური წარმოებით (ლითონის დამუშავება, კერამ. და საფეიქრო წარმოება, მხატვრული ხელოსნობა) და ფულადი მეურნეობით. ამ გარემოებამ განაპირობა ბერძნ. კოლონიზაციის წარუმატებლობა და მისი მცირე მასშტაბები აღმ. შავიზღვისპირეთში. ძვ. წ. VI—V სს-ში, კოლხეთის სახელმწიფოსა და ადგილ. ქალაქების არსებობის პირობებში, საფუძველი გამოეცალა დამოუკიდებელი სოციალ-ეკონ. ბაზის მქონე, სასოფლო თემების ექსპლუატაციაზე დამყარებულ ბერძნ. პოლისების შექმნასა და განვითარებას. კოლხეთის სანაპიროებზე არსებული ბერძენთა ახალშენები ძირითადად წარმოადგენდა ემპორიონებს, რ-თა მეშვეობით ხორციელდებოდა ანტ. სამყაროს სავაჭრო-ეკონ. ურთიერთობა კოლხეთთან.

შავიზღვისპირეთის ანტ. ქალაქების ეკონომიკაში მნიშვნელოვანი ადგილი ეკავა სოფლის მეურნეობას. ქერსონესში არქეოლ. კვლევა-ძიების შედეგად გამოვლენილია სამეურნეო მიწის ნაკვეთები (კლეროსი) — ყორით შემოზღუდული სახნავ-სათესი და საბაღვენახე ფართობები. მიწას ამუშავებდნენ რკინის სახნისით, ორპირა თოხებითა და წერაქვებით; მოსავლის ასაღებად იყენებდნენ რკინის ნამგალს. ჩრდ. შავიზღვისპირეთში მაღალ დონეზე იდგა მარცვლეულის (ხორბალი, ფეტვი, ქერი და სხვ.) მოყვანა და განსაკუთრებით მევენახეობა-მეღვინეობა, რასაც მოწმობს არქეოლ. გათხრების შედეგად მრავლად აღმოჩენილი საწნახლები.

შავიზღვისპირეთის ზოგიერთი ანტ. ქალაქი (სინოპი, ამისოსი, აპოლონია, პანტიკაპეონი) ხელოსნური წარმოების დიდი ცენტრი იყო. თითქმის ყველა ქალაქში ჰქონდათ მძლავრი კერამ. წარმოება (მხატვრული კერამიკა, სუფრისა და სამზარეულო ჭურჭელი, კრამიტი). ქ. ოლბია განთქმული იყო ბრინჯაოს დამუშავებით (განსაკუთრებით სარკეების დამზადებით), ხოლო პანტიკაპეონი — საიუველირო ნაწარმითა და ტორევტიკით. ქალაქებში იყო მარილისა და თევზის სარეწებიც. შავიზღვისპირეთის ქალაქებს ცხოველი სავაჭრო-ეკონ. ურთიერთობა ჰქონდა ხმელთაშუაზღვისპირეთის ვაჭრობისა და ხელოსნობის ცენტრებთან. შემოჰქონდათ ფუფუნების საგნები, თიხისა და ლითონის მაღალმხატვრული ნაწარმი, ზეითუნის ზეთი, ძვირფასი ლითონები, ქსოვილები, ნელსაცხებლები და სხვ. ექსპორტის მთავარ საგანს შეადგენდა ხორბალი (ჩრდ. შავიზღვისპირეთიდან), მსხვილფეხა რქ. საქონელი, დამარილებული თევზი, ხე-ტყე (კოლხეთიდან) და სხვ. თითქმის ყველა დიდი ქალაქი ჭრიდა საკუთარ ვერცხლის ან სპილენძის მონეტას.

შავიზღვისპირეთის ანტ. ქალაქების ხელოვნება თავდაპირველად (ძვ. წ. VI—V სს.) არსებითად არ განსხვავდებოდა ბერძნ. სამყაროს მხატვრული კულტურისაგან. მაგრამ თანდათანობით ზოგიერთ მათგანში (ბოსფორის სახელმწიფოს ქალაქებში) ჩაისახა საკუთარი მხატვრული სტილი, გაჩნდა ადგილ. (სკვითური, თრაკიული) მხატვრული ნაკადი. არქეოლ. გათხრების დროს აღმოჩენილია ხუროთმოძღვრების, კერამიკის, ოქრომჭედლობისა და მხატვრობის მრავალი ნიმუში. პანტიკაპეონის საოქრომჭედლოები საგანგებოდ ამზადებდა ოქროსა და ვერცხლის სამკაულებს სკვითებისათვის.

შავიზღვისპირეთის ა. ქ-ის რელიგია არსებითად ბერძნული იყო: თაყვანს სცემდნენ ოლიმპური პანთეონის უმთავრეს ღვთაებებს — ზევსს, ათენას, აპოლონს, აფროდიტეს, ჰერმესს. ელინისტურ ხანაში ფართოდ იყო გავრცელებული დიონისეს კულტიც. ზოგიერთ ქალაქში თაყვანს სცემდნენ ამ ქალაქის მფარველ ღვთაებებს, ბევრი მათგანი ადგილ. ღვთაებების გავლენით წარმოიშვა: „პონტოს მპყრობელი აქილევსი“ ოლბიაში, „ქალწულის“ კულტი ფანაგორიაში და ა. შ.

შავიზღვისპირეთის ანტ. ქალიქები გარშემორტყმული იყო მტკიცე გალავნითა

ანტიკური ქალაქები შავიზღვისპირეთისა



**ანტილის კუნძულები.**

დიდი ანტილის
კუბა
ჰაიტი
იამაიკა
პუერტო-რიკო
მცირე ანტილის
ვირჯინის
ქარპირა
ქარზურგა

ანტილოპები

კანა.

ბეიზა.

გნუ.

და კოშკებით. დიდი ქალაქები შედგებოდა ორი ნაწილისაგან: ბორცვზე აღმართული შიდაციხისა (აკროპოლისი) და ქვედა ქალაქისაგან. ქ-თა ერთი ნაწილი (აპოლონია, ოლბია, ფანაგორია) ე. წ. რეგულარული პრინციპით იყო დაგეგმარებული: სწორკუთხა კვარტალებს ყოფდა ურთიერთგადამკვეთი სწორი ქუჩები. მთაგორიანი რელიეფის გამო პანტიკაპეონი ტერასებად იყო შეფენილი. ქალაქის საზ. ცხოვრების ცენტრს აგორა წარმოადგენდა. ოლბიაში აღმოჩენილია აგორა, რ-ის ფართობი 1,5 ჰა-ს უდრის. არქეოლ. გათხრების შედეგად ზოგიერთ ქალაქში აღმოჩენილია ათლეტთა სავარჯიშო შენობები (პალესტრა, გიმნასიონი). თითქმის ყველა დიდ ქალაქში იყო თეატრი.

ა. ქ-მა დიდი გავლენა მოახდინა ადგილ. მოსახლეობაზე. დას. და განსაკუთრებით ჩრდ. შავიზღვისპირეთში უკვე ძვ. წ. VI—V სს-ში შეინიშნებოდა ადგილ. მოსახლ. სწრაფი ელინიზაცია, ფეხს იკიდებდა ანტ. კულტურა. მონათმფლობელურ პოლისებთან ურთიერთობამ დააჩქარა თრაკიულ და სკვითურ ტომებში, აგრეთვე ტავრებსა და სინდებში, პირველყოფილ-თემური წყობილების რღვევისა და კლასების წარმოქმნის პროცესი. კოლხეთში კი ბერძნებს არ მოუტანიათ ელინური სოც. და პოლიტ. ორგანიზაციის რთული ფორმები, არც კოლხეთის სოც.-პოლიტ. წყობილების ფორმირებასა და მატერ. კულტურის განვითარებაში უთამაშიათ გადამწყვეტი როლი. არქეოლ. მასალები ადასტურებს კოლხეთის როგორც ზღვისპირა, ასევე შიდა რ-ნების კულტ. ერთიანობას, რაც გვიანდ. ბრინჯაოს ხანის კოლხური კულტურის მრავალსაუკუნოვან ტრადიციებზეა დაფუძნებული.

ძვ. წ. II ს. დასასრულსა და I ს. დასაწყისში სამხრ.-აღმ. და ჩრდ. შავიზღვისპირეთის ქალაქები პონტოს მეფე *მითრიდატე VI ევპატორმა* დაიმორჩილა. I—II სს. შავიზღვისპირა ქალაქები რომაელებმა დაიპყრეს და ფაქტობრივად სამხ. ბანაკებად გადააქციეს. II—III სს-ში დაიწყო „ბარბაროსული" ტომების მოძალება (შეინიშნება, მაგ., ბოსფორის ქალაქების სწრაფი სარმატიზაცია). III—IV სს. ზღვისპირა ქალაქებს თავს ესხმოდნენ გუთები, ამავე ხანებში შეწყდა სავაჭროეკონ. ურთიერთობა ხმელთაშუაზღვისპირეთის ბერძნ. სამყაროსთან. დაიწყო ამ ქალაქების სწრაფი დაქვეითება და IV ს. ბოლოს მათ არსებობა შეწყვიტეს. მხოლოდ ზოგიერთი მათგანი (ტრაპეზუნტი, ისტრიე, ქერსონესი და სხვ.) კვლავ აღორძინდა ადრინდ. საშ. საუკუნეებში.

*ლიტ.*: ლ ო მ ო უ რ ი ნ., კოლხეთის ბერძნული კოლონიზაცია, თბ., 1962; ლ ო რ თ ქ ი ფ ა ნ ი ძ ე ო., ანტიკური სამყარო და ძველი კოლხეთი, თბ., 1966; Б л а в а т с к а я Т. В., Западнопонтийские города в VII—I веках до н. э., М., 1952; Ж е б е л е в С. А., Северное Причерноморье, М.—Л., 1953; И н а д з е М. П., Причерноморские города древней Колхиды, Тб., 1968; Ш е л о в Д. Б., Античный мир в Северном Причерноморье, М., 1956.

*ო. ლორთქიფანიძე.*

**ანტიკური ხელოვნება,** ძვ. საბერძნეთისა და რომის ხელოვნება, ჩაისახა და განვითარდა ბალკანეთისა და აპენინის ნ.-კ-ებზე, ეგეოსის არქიპელაგზე და მც. აზიის დას. სანაპიროზე ძვ. წ. I ათასწლ. და ახ. წ. I ათასწლ. I ნახევარში. ამ ტერმინით ზოგჯერ აღნიშნავენ აგრეთვე ხმელთაშუაზღვისპირეთში, შავი ზღვის სანაპიროებზე და წინა აზიაში მოსახლე ხალხთა იმავე ეპოქის ხელოვნებას. ა. ხ-მ ზეგავლენა მოახდინა თითქმის ყველა ეპოქისა და ხალხის ხელოვნებაზე. აღორძინების ხანიდან მოყოლებული ტერმინი „ანტიკური" იხმარება კლასიკური, მაღალი ხელოვნ. სინონიმად (იხ. *საბერძნეთი* ძველი, ხელოვნება; *რომი* ძველი, ხელოვნება).

**ანტიკურობა,** ტერმინი მოდის ლათ. antiquitas-იდან — სიძველე. იხმარება ძვ. ბერძნ. და რომაული სამყაროს მიმართ (იშვიათად — ძვ. აღმოსავლეთის მიმართაც). აღორძინების ეპოქაში განსაკუთრებით გაიზარდა ინტერესი ძვ. საბერძნ. და რომისადმი: აგროვებდნენ ანტ. ხელოვნ. ნიმუშებს, ანტ. ავტორების თხზულებებს, სწავლობდნენ ძვ. საბერძნ. და რომის ისტორიასა და ლიტ-რას. გაჩნდა ცნებები: „ანტიკური ხელოვნება", „ანტიკური ლიტერატურა", „ანტიკური ისტორია", „ანტიკური ფილოსოფია", „ანტიკური კულტურა". მოგვიანებით სოც.-ეკონ. ისტორიისადმი ინტერესის ზრდასთან ერთად შეიქმნა ცნებები: „ანტიკური ქალაქი", „მეურნეობის ანტიკური სისტემა", „ანტიკური საზოგადოება". კ. მარქსმა შემოიტანა მეცნიერებაში ცნებები: „წარმოების ანტიკური წესი" და „საკუთრების ანტიკური ფორმა". უფრო დაწვრილებით იხ. სტატიები *საბერძნეთი* ძველი და *რომი* ძველი.

**ანტილიბანი,** ჯ ე ბ ე ლ - ე შ - შ ა რ კ ი, პლატოსებური მთის მასივი სამხრ.-დას. აზიაში (სირიასა და ლიბანში). სიგრძე დაახლ. 150 *კმ*, სიმაღლე 2814 *მ*-მდე (მ. ეშ-შეიხი). ა. ამაღლებულია უახლესი ტექტონ. მოძრაობის შედეგად. აგებულია ძირითადად კირქვებითა და ქვიშაქვებით. ჰავა ხმელთაშუა ზღვისაა. დას. ფერდობებსა და ხეობებში ალაგ-ალაგ მარადმწვანე მუხის ტყეებია. აღმ. მშრალ ფერდობებზე ნახევარუდაბნოს მცენარეულობაა. ა-ზე გადის საავტ. და სარკინიგზო გზები (დამასკ—ბეირუთი).

**ანტილის დინება,** თბილი დინება ატლანტის ოკ-ში, დიდი ანტილის კ-ების ჩრდ.-აღმ-ით. იწყება კ. პუერტო-რიკოს აღმ-ით. ა. დ. ჩრდ. პასატური დინების გაგრძელებაა. ჩრდ-ით უერთდება გოლფსტრიმის დინებას. სიჩქარე 0,9—1,9 *კმ/სთ*. წყლის ტემპ-რა თებერვალში 25°C, აგვისტოში 28°C. მარილიანობა 36—37‰.

**ანტილის კუნძულები** (ესპ. Antillas), არქიპელაგი ვესტინდოეთში, სამხრ. და ჩრდ. ამერიკას შორის. იყოფა დიდი ანტილისა (*კუბა, ჰაიტი, იამაიკა, პუერტო-რიკო*) და მცირე ანტილის (*ვირჯინის*, ქარპირა, ქარზურგა) კ-ებად. ფართ. 220 ათ. *კმ²*. მოსახლ. 20 მლნ. კაცზე მეტი (1969). ა. კ-ებზე მდებარეობს სახელმწიფოები: კუბა, ჰაიტი, დომინიკელთა რესპ., იამაიკა, ბარბადოსი, აგრეთვე აშშ-ის, დიდი ბრიტ., საფრ. და ნიდერლანდის სამფლობელოები. კუნძულების ერთი ჯგუფი შედის ვენესუელის შემადგენლობაში. ა. კ. კონტინენტური და ვულკ. წარმოშობისაა. ზედაპირი უმთავრესად მთაგორიანია. სიმაღლე 3175 *მ*-მდეა (კ. ჰაიტი). ხშირია მიწისძვრა. არის მოქმედი ვულკანები (მონტან-პელე, სუფრიერი, დიაბლოტენი და სხვ.). ჰავა — ტროპ. პასატური, ცხელი. ნალექები 1200—2000 *მმ* წელიწადში. ზაფხულის ბოლოს იცის ქარიშხალი. ბუნებრივი მცენარეულობა — სავანები, მარადმწვანე ფოთოლმცვივანი ტროპ. ტყეები და ბუჩქნარები — ნაკლებადაა შემორჩენილი.

**ანტილოგარითმი** (*ანტი*... და *ლოგარითმი*), ლოგარითმის მოცემული მნიშვნელობის შესაბამისი რიცხვი. $N$ რიცხვი არის $a$-ს ა., თუ $\log N = a$. ჩვეულებრივ განიხილავენ ათობითი ლოგარითმების ა-ებს, რ-თა ცხრილები მოთავსებულია ათობითი ლოგარითმების ცხრილებთან ერთად.

**ანტილოგიზმი** (*ანტი*... და ბერძნ. logismos — გონება, განსჯა, ბჭობა), სამი ისეთი დებულების ერთობლიობა, რ-თაგან ორი კატეგორიული სილოგიზმის ნებისმიერი (კლასთა ლოგიკაში) მართებული მოდუსის წანამძღვარია, ხოლო მესამე — ამ მოდუსის დანასკვის უარყოფა (იხ. *სილოგისტიკა*). მაგ., ა. სილოგიზმის მოდუსისათვის — „ყველა $M$ არის $P$, ყველა $S$ არის $M$, მაშასადამე, ყველა $S$ არის $P$" — იქნება: „ყველა $M$ არის $P$", „ყველა $S$ არის $M$" და „ზოგიერთი $S$ არ არის $S$", ან კლასთა ლოგიკის სიმბოლოებით: $M \cap P' = \Lambda$, $S \cap M' = \Lambda$ და $S \cap P' \neq \Lambda$, სადაც $S$, $M$, $P$ კლასებია, $\Lambda$ — ცარიელი კლასი, „$\cap$" — კლასების კვეთა, ხოლო „/" კლასის შევსება. ა-ის ყოველი ორი დებულებიდან გამომდინარეობს მესამის უარყოფა. ა-ის პრინციპი: კატეგორიული სილოგიზმის ნებისმიერი შესაძლებელი მოდუსი მართებულია (კლასთა ლოგიკაში) მაშინ და მხოლოდ მაშინ, როდესაც მისი ორი წანამძღვარი და დანასკვის უარყოფა შეადგენს ა-ს. ა-ის პრინციპი იძლევა სილოგიზმის ნებისმიერი შესაძლებელი მოდუსის მართებულობის შემოწმების *ალგორითმს*. ა-ის პრინციპით ნებისმიერი მართებული მოდუსიდან და ერთწანამძღვრიანი ფორმულიდან გამოყვანადია (იხ. *გამოყვანადობა*) ყველა მართებული 15 მოდუსი. დაქვემდებარებათა ერთწანამძღვრიან (კლასთა ლოგიკაში უმართებულო) ფორმულების მოშველიებით გამოიყვანება სილოგიზმის დანარჩენი 9 მოდუსიც. ა-ის პრინციპი პირველად ჩამოაყალიბა ფსევდო-სკოტმა (XIV ს.).

*ლიტ.*: ბ ა ქ რ ა ძ ე კ., ლოგიკა, თბ., 1955; K n e a l e W., K n e a l e M., The development of logic, Oxf, 1962.

*ზ. მიქელაძე.*

**ანტილოპები,** წყვილჩლიქოსანი მუძუმწოვრების ჯგუფი *ძროხისებრთა* ოჯახისა. აერთიანებს სხვადასხვა გარეგნობისა და ზომის ცხოველებს, რ-ებსაც ცხოვრების წირიც განსხვავებული აქვთ. ა. ჯოგებად ცხოვრობენ, იკვებებიან ბალახოვანი მცენარეებით, იშვიათად ხის ფოთლებით. ცნობილია მათი 150-ზე მეტი სახეობა. ნ ა მ დ ვ ი ლ ი ა. (Antilopinae) საშუალო ზომის ცხოველებია. ვაცის რკალივით მოხრილ რქებზე მრავალი რგოლოვანი ბორცვია; ნეზვს რქები უფრო მოკლე აქვს, ან სრულიად ურქოა. ნამდვილი ა. გავრცელებული არიან აფრიკისა და აზიის ნახევრად უდაბნოებსა და უდაბნოებში, ევროპაში. მათგან *ქურციკი* გვხვდება წინა, შუა და ცენტრ. აზიაში; საქართველოში შირაქის, ელდარის, სამგორის, გარდაბნის ველებზე ბინადრობდა და თბილისამდეც აღწევდა, ამჟამად კი გადაშენებულია; *ძერენი* იცის სამხრ.-აღმ. ალთაიში, სამხრ.-აღმ. იმიერბაიკალეთში და მონღოლეთში; აფრიკის ტრამალების ხტუნია ა., რ-თა ვაცს პატარა და სწორი რქები აქვს, მოძრაობისას მხოლოდ ჩლიქის წვერებს ეყრდნობიან. ც ხ ე ნ ი ს ე ბ რ ი ა. (Hippotraginae) დიდი ზომის გრძელრქება ცხოველებია. გავრცელებული არიან აფრ. და არაბ. ტრამალებში. საყურადღებოა *ბეიზა*, რქახმალა ანტილოპა — ადა, ცხენისებრი ანტილოპა. დ უ კ ე რ ე ბ ი (Cephalophinae) მიცრე ზომის ჩლიქოსნებია. ვაცებს მოკლე და უკან გადაწეული რქები აქვთ. მათგან ცნობილია აფრ. სავანების ბინადარი ჩვეულებრივი დუკერი. ძ რ ო ხ ი ს ე ბ რ ი ა-ის (Alcelaphinae) მრავალ სახეობას შორის აღსანიშნავია *გნუ*, რ-იც აგრეთვე აფრ. სავანებში გვხვდება. ამავე ქვეოჯახიდან ცნობილია 30-მდე სახეობის ბუბალი, რ-თა შორის აღსანიშნავია აფრ. სავანების ბინადარი კაამა და სხვ. ტ ყ ი ს ა. (Tragelaphinae) აერთიანებს დიდი ზომის აფრ. და ინდ. ა-ს. მათგან საყურადღებოა *კანა*, *კუდუ*, *ნილგაუ* და სხვ.

ა-ზე ნადირობენ, იყენებენ მათ ხორცს, ტყავს, რქებს. მაგრამ მრავალი სახეობის რაოდენობა იმდენად შემცირდა, რომ მათზე ნადირობა ნაწილობრივ ან მთლიანად აიკრძალა.

**ანტიმაქე კოლოფონელი** (Antimachos ho Kolophonios), ძვ. წ. V—IV სს. ბერძენი პოეტი. ცნობილია ეპიკური პოემა „თებაიდით",განსაკუთრებით კი ელეგიური ეპოსით „ლიდეთი", რ-შიც სატრფოს სიკვდილით დამწუხრებული პოეტი უიღბლო სიყვარულის ამბებს მოგვითხრობს. ეპიკური თხრობის ჰომეროსისეული სისადავე ა-მ მაღალფარდოვანი მეცნ. სტილით შეცვალა და ტრად. ეპიკური ხერხების მნიშვნელოვანი მოდერნიზაცია მოახდინა. მისი შემოქმედება, რ-ის ფრაგმენტებილა შემოგვრჩა, ალექსანდრიული პოეზიის წინამორბედია.

*თხზ.*: [წიგნში] Wyss B., Antimachi coll. reliquiae, B., 1936.

*ლიტ.*: ურუშაძე ა., ძველი კოლხეთი არგონავტების თქმულებაში, თბ., 1964; ყაუხჩიშვილი ს., ბერძნული ლიტერატურის ისტორია, ტ. 2, თბ., 1949.

**ანტიმაძველებლები,** ნივთიერებანი, რ-თა შეყვანა პოლიმერულ მასალებში ანელებს ყველა იმ პროცესის მიმდინარეობას, რ-ებიც იწვევენ პოლიმერული მასალების მექან., ელექტრული და სხვ. თვისებების გაუარესებას. ა-ად იყენებენ სხვადასხვა ორგ. და ელემენტორგ. ნაერთებს (ფენოლები, ამინები და სხვა), რ-თა მოლეკულებიც არომატულ ბირთვებს შეიცავენ.

*ლიტ.*: Вспомогательные вещества для полимерных материалов. Справочник, М., 1966.

**ანტიმეტაბოლიტები,** ბუნებრივი ან ხელოვნურად სინთეზირებული, ბიოლოგიურად აქტ. ნაერთები, რ-ებიც ქიმ. აგებულებით ნივთიერებათა ცვლის შუალედ პროდუქტებს—*მეტაბოლიტებს* ემსგავსება. მაგრამ მათთან კონკურენტულ, ანტაგონისტურ ურთიერთდამოკიდებულებაშია. ეს ნაერთები *ვიტამინების, ჰორმონების, მედიატორების* სტრუქტურული ანალოგებია და ორგანიზმში მიმდინარე ბიოქიმიურ რეაქციებში მათ ენაცვლება. ა. თიშავს გარკვეულ რეცეპტორებს და ფერმენტების აქტიურ ცენტრებს, ხელს უშლის ამ რეცეპტორებზე მეტაბოლიტების მოქმედებას და ცვლის ფიზიოლ. პროცესების მიმდინარეობას. მაგ., პარაამინოსალიცილმჟავა ანტიმეტაბოლიტია პარაამინობენზომჟავისა, რ-იც აუცილებელია ტუბერკულოზის გამომწვევის ცხოველმოქმედებისათვის. ზოგჯერ ა. ხელს უწყობს ფუნქციების ნორმალიზაციას. იხ. აგრეთვე *ანტივიტამინები, ანტიფერმენტები, ანტიჰორმონები.*

**ანტიმონიდები,** სტიბიუმის ნაერთები ლითონებთან; მყარი ნივთიერებები, ახასიათებთ დნობის მაღალი ტემპ-რა. ზოგიერთი ა. ტიპობრივი ინტერმეტალური ნაერთია. პერიოდული სისტემის III ჯგ. ელემენტებთან *სტიბიუმის* ნაერთებს (AlSb, GaSb, InSb) აქვს ნახევრად გამტართა თვისებები.

**ანტიმონიტი** (ლათ. antimonium — სტიბიუმი), სტიბიუმის კრიალა, სტიბნიტი, მინერალი. ქიმ. შედგენილობა $Sb_2S_3$. შეიცავს Sb—71,38%, S—28,62%, ხშირად As, Bi, Fe, Au, Ag და Hg-ის მინარევს. კრისტალდება რომბულ სინგონიაში, კრისტალთა ჰაბიტუსი — პრიზმული, ჩხირისებრი, ნემსისებრი, აგრეგატები — ხლართულბოჭკოვანი და მარცვლოვანი. ტყვიისფერია და გაუმჭვირვალე. აქვს ლითონის ელვარება. სიმაგრე მინერალ. სკალით — 2—2,5, სიმკვრივე 4500—4600 *კგ/მ³*. წარმოიქმნება დაბალტემპერატურული ჰიდროთერმული ხსნარებიდან, კვარცთან, რეალგართან, აურიპიგმენტთან, პირიტსა და ზოგ სხვა მინერალთან პარაგენეზისში. ა. სტიბიუმის მადნის მთავარი მინერალია. ა-ის საბადოებია ჩინეთში (სი-გუან-შანი, ჰანსი), იაპონიაში (იჩინოკავა), სსრკ-ში: კადამჯაი (ყირგ. სსრ), რაზდოლინსკი (კრასნოიარსკის მხარე), საქართველოში (რაჭაში — ზოფხითო, ჩვეშურის ჯგუფი).

**ანტიმონიუმი,** *ანტიმონიტის* ძველი სახელწოდება.

**ანტიმონიუმის მადანი,** სტიბიუმის მადანი, სტიბიუმის მინერალების სამრეწველო რაოდენობის ბუნებრივი დანაგროვი. ა. მ-ის მთავარი მინერალია ანტიმონიტი $Sb_2S_3$, ნაკლებმნიშვნელოვანი—ტეტრაედრიტი $Cu_{12}Sb_4S_{13}$, ჯემსონიტი $Pb_4FeSb_6S_{14}$, ბულანჟერიტი $Pb_5Sb_4S_{11}$, პირარგირიტი $Ag_3Sb_3S_3$, ბურნონიტი $PbCuSbS_3$. ა. მ. ჰიდროთერმული (დაბალტემპ.) წარმოშობისაა. ქმნის სხვადასხვა ფორმის ძარღვებს, ლინზებს და ბუდეებს. ა. მ-ით მდიდარია ჩინეთი, სსრკ, იაპონია, იტალია, ბოლივია, მექსიკა, ალჟირი.

**ანტიმჟანგავები,** ანტიოქსიდანტები, ბუნებრივი ან სინთეზური ნივთიერებები, რ-ებიც აფერხებენ სხვადასხვა ორგ. ნაერთის დაჟანგვას. ა-ად იყენებენ არომატულ ამინებს და სხვ. ამ ნაერთების მცირე რაოდენობას (0,01—0,001%) დიდი ხნით შეუძლია შეაჩეროს ნახშირწყალბადების, ალდეჰიდების, ცხიმების ჟანგვა. ა-ს ფართოდ იყენებენ ჰაერის ჟანგბადით კაუჩუკის დაძველების, ნავთობპროდუქტების (საავტომობილო და საავიაციო ბენზინის და სხვ.), საკვები პროდუქტების (ცხიმებისა და მათი შემცველების) დაჟანგვის თავიდან ასაცილებლად.

**ანტიმუტაგენები** (*ანტი...* და *მუტაგენები*), ნივთიერებები, რ-ებიც ამცირებს *მუტაციების* სიხშირეს; აბრკოლებს ქიმ. და ფიზ. აგენტების მუტაგენურ მოქმედებას. მათ პირობით სამ ჯგუფად ყოფენ: 1. ანტიავტომუტაგენებად, რ-თა ზემოქმედებითაც ბრკოლდება უჯრედში მეტაბოლიზმის დროს ბუნებრივად წარმოშობილი *ავტომუტაგენის* მოქმედება. მაგ., ფერმენტი კატალაზა შლის მუტაგენური მოქმედების მქონე წყალბადის ზეჟანგს. ანტიავტომუტაგენებით შეიძლება სპონტანური მუტაციების გარკვეული დონის შენარჩუნება; 2. ისეთ ა-ად, რ-ებიც ასუსტებს ხელოვნური (ფიზ. ან ქიმ.) მუტაგენების მოქმედებას ($Na_2S_2O_3$ ტიპის ძლიერი აღმდგენლები, სპირტი, კარბონატი და სხვ.); 3. ფერმენტულ სისტემებად, რ-ებიც აღადგენს მუტაგენით დაზიანებულ ქრომოსომის უბნებს. მუტაციური ეფექტის მისპობა შეიძლება აგრეთვე გარკვეული ინტენსივობის ფიზ. ზემოქმედებით (სინათლით, მაღალი და დაბალი ტემპ-რითა და სხვ.).

**ანტიმუშური კანონმდებლობა,** კაპიტალისტურ სახელმწიფოებში მოქმედი კანონმდებლობის რეაქციული ნორმები, რ-ებიც მკვეთრად ზღუდავს მუშათა კლასისა და, საერთოდ, მშრომელთა პოლიტ., ეკონ. და სოც. უფლებებს, პროფკავშირთა საქმიანობას, კომუნისტური და მუშათა პარტიების მოღვაწეობას, პროგრ. პრესის თავისუფლებას, უქმნის მონოპ. კაპიტალს მშრომელთა ექსპლუატაციის უფრო ხელსაყრელ პირობებს.

ა. კ-ის აღმოცენება დაკავშირებულია კაპიტალ. ურთიერთობათა განვითარებასა და კლასობრივი ბრძოლის გამწვავებასთან (საფრანგეთში ჯერ კიდევ 1791 მიღებული ლე შაპელიეს კანონით აიკრძალა გაფიცვები და პროფორგანიზაციები); XIX ს-ში ა. კ. შემოიღეს ევროპის სხვა ქვეყნებში და რუსეთშიც (იხ. *საფაბრიკო კანონმდებლობა*), ხოლო II მსოფლიო ომის შემდეგ ა. კ. განსაკუთრებით განვითარდა. მაგ., აშშ-ში ტაფტ-ჰარტლის (1947), მაკარენ-ვუდის (1950) და ლენდრამ-გრიფინის (1959) კანონებით მკაცრი სახელმწ. კონტროლი დაწესდა პროფკავშირებზე (პროფკავშირები ვალდებული არიან დაწვრილებითი ანგარიში ჩააბარონ სახელმწ. ორგანოებს თავისი წესდების, დადგენილებათა, საწევრო შენატანებისა და ყველა ფინანსი. ოპერაციის შესახებ და ა. შ.), მკვეთრად შეიზღუდა მუშების უფლება მეწარმესთან კოლექტ. ხელშეკრულების დადებისა, აიკრძალა პროლეტ. სოლიდარობის გაფიცვები, სისხლის სამართ. დანაშაულად გამოცხადდა კომპარტიის წევრის მიერ პროფკავშირში რამე თანამდებობის დაკავება და სხვ.; საფრანგეთში 1947 გამოიცა გაფიცვების წინააღმდეგ მიმართული საგანგებო კანონი; გფრ-ში 1952 კანონმა „საწარმოთა საბჭოების შესახებ" მკვეთრად შეზღუდა საწარმოს მართვაში მშრომელთა მონაწილეობის უფლება; საბერძნეთში აიკრძალა პროგრ. პროფკავშირები და სხვ.

ა. კ-ის ფორმები დამოკიდებულია ქვეყნის პოლიტ. რეჟიმზე. ფაშისტური დიქტატურის სახელმწიფოებში მას აშკარად ძალმომრეობითი ხასიათი აქვს, ხოლო ბურჟ.-დემოკრ. სახელმწიფოებში ცალკეული დემოკრ. ნორმებით არის შენიღბული, თუმცა სხვადასხვა დამატებითი დადგენილება ასეთ ნორმებს ხშირად მნიშვნელობას უკარგავს.

*ლიტ.*: Пашерстник А. Е., Правовое регулирование труда в капиталистических странах, М., 1955; Усенин В. И., Реформизм и буржуазное социальное законодательство, М., 1967.

*ე. ნეიძე.*

**ანტინაწილაკები,** შესაბამისი *ელექტრონული ნაწილაკების*, ე. წ. „ორეულების," იდენტური მასისა თუ სხვა ფიზ. სიდიდის მქონე, მაგრამ ურთიერთქმედების ზოგიერთი მახასიათებლის (მაგ., ელექტრული მუხტი, მაგნიტური მომენტი) ნიშნით განსხვავებული ელემენტარული ნაწილაკები, რ-თა მიმართ ეს „ორეულები" თავის მხრივ „ანტინაწილაკებს" წარმოადგენენ. ყველა ცნობილ ელემენტარულ ნაწილაკს, გარდა ფოტონისა და ნეიტრალური $\pi^0$- და $\eta^0$-მეზონებისა, აქვს შესაბამისი ა. ნაწილაკისა და ა-ის მაგალითებია: ელექტრონი ($e^-$)—პოზიტრონი ($e^+$), პროტონი ($p$)—ანტიპროტონი ($p$), ლამბდანულ-ჰიპერონი ($\Lambda^0$)—ანტილამბდანულ-ჰიპერონი ($\Lambda^0$) და სხვ. ნაწილაკ-ა-თა წყვილისათვის დამახასიათებელია ანიჰილაცია (იხ. *ანიჰილაცია და ნაწილაკ-ანტინაწილაკის წყვილის წარმოქმნა*).

თვით ნაწილაკისა და ა-ის ცნება პირობითია. შეიძლება პოზიტრონსა და ანტიპროტონს ეწოდოს ნაწილაკები, ხოლო ელექტრონსა და პროტონს — ა-ები. მაგრამ ვინაიდან სამყაროს ჩვენ მიერ დამზერილ ნაწილში ნივთიერების ატომები შეიცავს სწორედ პროტონებსა და ელექტრონებს, ამიტომ ელემენტარული ნაწილაკების ფიზ. ჩასახვისას XX ს. 20-იან წწ. „ნაწილაკები" ეწოდა ელექტრონსა და პროტონს.

პირველი ა-ის — პოზიტრონის — არსებობა იწინასწარმეტყველა ინგლ. ფიზიკოსმა პ. დირაკმა (1930), ხოლო ექსპერიმენტულად აღმოაჩინა ამერ. ფიზიკოსმა კ. ანდერსონმა (1932) კოსმ. სხივებში. კოსმ. სხივებში იქნა აღმოჩენილი (1936) კიდევ ერთი ნაწილაკ-ა-ის წყვილი: დადებითი და უარყოფითი *მიუონი* ($\mu^+$ და $\mu^-$). დადგინდა (1947), რომ კოსმ. სხივების მიუონები წარმოიქმნება შედარებით მძიმე ნაწილაკების — *პი-მეზონების* ($\pi^+$ და $\pi^-$) დაშლის შედეგად. აღმოჩენილია აგრეთვე ანტიპროტონები (1955). ჯერჯერობით აღმოჩენილი არ არის მხოლოდ ანტიომეგა-ნაწილაკი [თვით ომეგა-ნაწილაკი (Ω) აღმოჩენილია 1965] და ახლახან აღმოჩენილი რეზონანსული ნაწილაკების შესაბამისი ზოგიერთი ა. ა-ებისაგან პრინციპში შეიძლება აიგოს *ანტინივთიერება* ზუსტად ისევე, როგორც ნაწილაკებისაგან — ნივთიერება.

**ანტინეიტრინო** (ν), ნეიტრონის *ანტინაწილაკი*; არ გააჩნია უძრაობის მასა, აქვს 0-ის ტოლი ელექტრული მუხტი, 1/2 სპინი და უარყოფითი მაგნ. მომენტი —

ანტილოპები


ნილგაუ.


საიგა.


ქურციკი.


ძერენი.


ანტიმონიტი. კრისტალის ფორმა.

ბორის მაგნეტონის სიდიდის $10^{-7}$-ზე ნაკლები. ა. ორგვარია—ელექტრონული ($\nu_e$) და მიუონური ($\nu_\mu$). ა. არ მონაწილეობს ძლიერ და ელექტრომაგნ. ურთიერთქმედებაში. იგი მხოლოდ სუსტ ურთიერთქმედებაში იღებს მონაწილეობას (გარდა გრავიტაციულისა). ა. ექსპერიმენტულად ბირთვულ რეაქტორებში აღმოაჩინეს ურთიერთქმედების შემდეგ რეაქციაზე დაკვირვებისას: ($\nu_e + p \rightarrow e^+ + n$).

**ანტინეიტრონი** ($\tilde{n}$), ნეიტრონის *ანტინაწილაკი*. ნეიტრონის მსგავსად, ა-საც აქვს ნულოვანი ელექტრული მუხტი; მისი მასა (939,5 *მევევ*) და სპინი (1/2) ნეიტრონის მასისა და სპინის ტოლია; მაგნ. მომენტი, ბარიონული მუხტი და იზოტოპური სპინის მესამე მდგენელი ნეიტრონის შესაბამისი სიდიდეების ტოლია, მაგრამ საწინააღმდეგო ნიშნისაა. ა. აღმოაჩინეს ანტიპროტონების გადამუხტვის რეაქციის დროს, ბ. კორკმა, გ. ლამბერტსონმა, ო. პიჩონიმ და ვ. ვენცელმა (1956). ნივთიერებასთან ა-ის ურთიერთქმედებისას ხდება ნეიტრონებთან ან პროტონებთან ანიჰილაცია π-მეზონების ან K-მეზონების გამოსხივებით.

**ანტინივთიერება,** ჰიპოთეზური ნივთიერება, რ-იც, ჩვეულებრივი ნივთიერებისაგან განსხვავებით, ელემენტარული ნაწილაკების ნაცვლად *ანტინაწილაკებისა*გან არის აგებული. ა-ის ატომის ბირთვები შედგება *ანტიპროტონებისა* და *ანტინეიტრონებისაგან*, ატომის გარსები კი დაკავებულია პოზიტრონებით.

თანამედროვე თეორიების თანახმად, ბირთვული ძალები, რ-ებიც განაპირობებს ატომის ბირთვების მდგრადობას, ერთნაირია ნაწილაკებისა და ანტინაწილაკებისათვის. იგივე ითქმის ელექტრომაგნ. და გაცვლით ძალებზეც.

1965 პირველად დამტკიცდა ექსპერიმენტულად, რომ ანტინაწილაკებისაგან შეიძლება ისეთივე ტიპის კომპლექსები აიგოს, როგორიც ნაწილაკებისაგან. ამერ. ფიზიკოსების ჯგუფმა ლ. ლედერმანის ხელმძღვანელობით ამჩქარებელზე მიიღო და აღრიცხა პირველი ანტიბირთვი — ანტიდეიტრონი (ანტიპროტონისა და ანტინეიტრონის ბმული მდგომარეობა). 1969 ამჩქარებელზე ჩატარებულ ექსპერიმენტში 70 *გევ* ენერგიის პროტონებზე (სერპუხოვი) საბჭ. ფიზიკოსებმა (ხელმძღვ. ი. პროკოშკინი) აღრიცხეს 2 ანტიპროტონისა და ანტინეიტრონისაგან შედგენილი ანტიჰელიუმ-3-ის ბირთვი.

ანიჰილაციის მოვლენის გამო ა-ის კონტაქტი ნივთიერებასთან შეუძლებელია. მაგრამ, თუ ა-ისა და ნივთიერების გაყოფა სამყაროს ევოლ. ადრეულ ეტაპზე მოხდა, სავსებით დასაშვებია, რომ ა-იდან წარმოიქმნას ანტისამყარო, სადაც მოქმედებს ისეთივე ფიზ. კანონები, როგორიც სამყაროში.

ჩვენ მიერ დამზერილი სამყაროს ნაწილში ა-ის რამდენადმე მნიშვნელოვანი დაგროვებანი არ არის აღმოჩენილი. კერძოდ, კოსმ. სხივებში არ არის ანტიპროტონები და ანტიბირთვები.


ანტინოე ფარნეზელი. ნეაპოლის ეროვნული მუზეუმი.

**ანტინოე** (Antinous) (გ. 130, ოქტ.), ბერძენი ჭაბუკი, რომის იმპ. ადრიანეს ფავორიტი. დაიხრჩო ნილოსში. სიკვდილის შემდეგ ადრიანეს ბრძანებით ა. გააღმერთეს და მის სახელზე მრავალი ტაძარი ააგეს; ა-ს სახელი (ანტინოოპოლისი) ეწოდა ქალაქს ეგვიპტეში, აგრეთვე ვარსკვლავს. შეიქმნა პირმშვენიერი ჭაბუკის მრავალი იდეალიზებული პორტრეტული გამოსახულება. საქართველოში, არმაზისხევში, ნაპოვნია ვერცხლის თასი, ხოლო მცხეთაში ბრინჯაოს მონეტა, რ-ებზეც ა-ა გამოსახული.

*ლიტ.*: მაჩაბელი კ., არმაზისხევის ვერცხლის თასი ანტინოეს გამოსახულებით, «საბჭოთა ხელოვნება», 1962, № 6.
*ი. ლორთქიფანიძე.*

**ანტინომია** (ბერძ. antinomia — კანონში წინააღმდეგობა), ვითარება, როცა შესაძლებელია (მიღებული პრინციპებიდან) დავამტკიცოთ და ამავე დროს უარვყოთ რაიმე დებულება (ან ორი ურთიერთსაწინააღმდეგო დებულების ტოლფასობა). ა-ს ზოგჯერ პარადოქსსაც უწოდებენ. ა-ები პირველად აღმოაჩინეს ძველმა ბერძენმა მოაზროვნეებმა. შუა სს-ში ა. ცნობილი იყო insolubilia-ს სახელით. *კანტი* ა-ებს წმინდა გონების წინააღმდეგობებს უწოდებდა. ა-ების აღმოცენების მიზეზებისა და მათი დაძლევის გზათა ძიების საჭიროება მეცნიერების წინაშე დადგა XX ს. დასაწყისში, მაშინ, როცა ლოგიკისა და სიმრავლეთა თეორიის საშუალებით მათ. დაფუძნების ცდა ა-ების შემცველი აღმოჩნდა. ამ გარემოებამ ხანგრძლივი კრიზისი გამოიწვია მათ. საფუძვლეთა კვლევა-ძიების საქმეში და იგი ამჟამადაც არ არის საბოლოოდ დაძლეული. ინგლ. ლოგიკოსმა რამსეიმ ლოგიკისა და სიმრავლეთა თეორიის ა-ები ორ ჯგუფად დაყო: პირველი ჯგუფის ა-ები (ლ ო გ ი კ უ რ ი ა-ები) ეხება მხოლოდ ლოგიკურ (ან ლოგიკის ტერმინებით განსაზღვრებადს მათემატიკურ) ცნებებს, მეორე ჯგუფისა კი (ს ე მ ა ნ ტ ი კ უ რ ი ა-ები) — სახელდების მიმართებას ან დებულებათა ჭეშმარიტებას. ამ კლასიფიკაციას ყველა ლოგიკოსი არ იზიარებს.

ლოგიკური ა-ები: *რასელის* ა. (1902—1903). ზოგიერთი ცნების მოცულობაში შეიძლება თვით ეს ცნებაც შევიდეს. მაგ., აბსტრაქტულობა თვითონ არის აბსტრაქტული, ცნებობა ცნებაა. მაგრამ სიმწვანე არ არის მწვანე (და იგი თავის მოცულობაში არ შევა). ცნებებს, რ-ებიც თავის მოცულობაში შედის, შეიძლება ვუწოდოთ თვითმომცველი, დანარჩენებს — თვითმოუცველი. ყველა თვითმოუცველი ცნების ცნება (ე. ი. თვითმოუცველობის ცნება) აღვნიშნოთ R-ით. გავარკვიოთ, თვითმომცველია R თუ თვითმოუცველი? თუ დავუშვებთ, რომ R არის თვითმომცველი, მაშინ იგი უნდა შევიდეს თავისსავე მოცულობაში. განსაზღვრების თანახმად კი R-ის მოცულობაში მხოლოდ თვითმოუცველი ცნებები შედის. მივიღეთ წინააღმდეგობა, რ-ის საფუძველზეც ვასკვნით, რომ R არ არის თვითმომცველი. ე. ი. R თვითმოუცველი ყოფილა. მაგრამ მაშინ R შევა ყველა თვითმოუცველი ცნების (ე. ი. R-ის) მოცულობაში და, მაშასადამე, R თვითმომცველი ყოფილა. ეს გამოუვალი წინააღმდეგობაა. ეს ა. მხოლოდ კლასებისათვის (ცნებების მოცულობებისათვის) უფრო მარტივად ჩამოყალიბდება: r-ით აღვნიშნოთ კლასი ყველა ისეთი x კლასისა, რ-იც არ არის თავისი თავის ელემენტი, ე. ი. $x\epsilon r \equiv \urcorner x\epsilon x$, თუ x ჩავანაცვლებთ r-ით, მივიღებთ ა-ს: $r\epsilon r \equiv \urcorner r\epsilon r$. რასელის ა. მრავალგვარად გამოითქმის როგორც სამეცნ., ისე საყოფაცხოვრებო ენის ტერმინებით. ცნობილია აგრეთვე ბურალი-ფორტის (1897), *კანტორისა* (1899) და სხვ. ა-ები.

ს ე მ ა ნ ტ ი კ უ რ ი ა-ები: ეპიმენიდეს ა. (ძვ. წ. VI ს.). ეპიმენიდე კრეტელს მიაწერენ დებულებას „ყველა კრეტელი ტყუის". სიმართლე თქვა ეპიმენიდემ, როგორც კრეტელმა, თუ იცრუა? (ა-ის მისაღებად საჭიროა ვივარაუდოთ, რომ, ამ დებულების გარდა, არც ერთ კრეტელს არასოდეს არაფერი არ უთქვამს). უფრო სრულყოფილ ვარიანტს, ე. წ. ცრუს ა-ს, მიაწერენ *ევბულიდე მილეტელს*, რ-საც ერთხელ წარმოუთქვამს ერთი ფრაზა — „ახლა მე ვტყუი". თუ ევბულიდემ სიმართლე თქვა, მაშინ მას ტყუილი უთქვამს და, პირიქით. ცრუს ა. შეიძლება ასეც ჩამოვაყალიბოთ: E-თი აღვნიშნოთ დებულება: E ყალბია. გაარკვიეთ, ჭეშმარიტია E თუ ყალბი? სემანტიკური ა-ებიდან ცნობილია აგრეთვე რიშარისა (1905) და გრელინგის (1908) ა-ები.

მოსინჯულია ა-თა გადალახვის მრავალი გზა, მათგან ყველაზე ცნობილია რასელის ტიპების თეორია.

*ლიტ.*: Френкель А. А., Бар-Хиллел И., Основания теории множеств, пер. с англ., М., 1966 (ბიბლიოგრ.); Russell B., Mathematical logic as based on the theory of types, «American Journal of Mathematics, 1908, v. 30.
*მ. ბეჟანიშვილი.*

**ანტიოქე** (Antiochos), სელევკიდების ელინისტური სახელმწიფოს — სირიის მეფეების სახელი.

**ა. I** ს ო ტ ე რ ი (ბერძ. Sōtēr — მხსნელი) (ძვ. წ. 324/25—261) — სელევკე I ნიკატორის ძე. ძვ. წ. 293—280 მამის თანამოსაყდრე, 280-იდან დამოუკიდებელი მმართველი. დააარსა ახალი ქალაქები, უშედეგოდ ცდილობდა *ბითინიის* შემოერთებას. ძვ. წ. 278/7 დაამარცხა მც. აზიაში შემოჭრილი კელტები (*გალატები*). ძვ. წ. 274—71 წარუმატებლად ებრძოდა ეგვ. მეფე პტოლემე II ფილადელფოსს. ცდილობდა *პერგამონის სამეფოს* შემოერთებას (ძვ. წ. 263/2), მაგრამ მარცხი განიცადა.

**ა. II** თ ე ო ს ი (ბერძ. Theos — ღმერთი) (ძვ. წ. 286—246) — ა. I-ის ძე. მეფობდა ძვ. წ. 261-იდან. აღადგინა იონიის ბერძნ. ქალაქების დამოუკიდებლობა. ებრძოდა ეგვიპტეს (ძვ. წ. 258—253), წაართვა მას მც. აზიისა და ფინიკიის ზოგიერთი ოლქი. ხანგრძლივი ომის შემდეგ ეგვიპტეს დაუზავდა და ცოლად შეირთო ეგვ. მეფის პტოლემე II-ის ასული ბერენიკე. აღმოსავლეთში დაკარგა ბაქტრია, სოგდიანე და მარგიანე. მეგობრული ურთიერთობა დაამყარა ინდოეთის მეფე აშოკასთან და თავის სამეფოში ბუდიზმის ქადაგების ნება დართო.

**ა. III** დ ი დ ი (Mēgas) (ძვ. წ. 242—187) — სელევკე II-ის ძე. მეფობდა ძვ. წ. 223-იდან. მის დროს სელევკიდების სამეფომ ჯერ დიდ პოლიტ. ძლიერებას მიაღწია, შემდეგომ კი დაკნინდა. ძვ. წ. 220 ჩაახშო მიდიის სატრაპის მოლონისა და მისი ძმის ალექსანდრეს აჯანყება. ძვ. წ. 219—17 იბრძოდა ეგვიპტის წინააღმდეგ, დაიპყრო ფინიკია და პალესტინა, მაგრამ რაფიასთან ბრძოლაში (217) დამარცხდა და დაკარგა ყველა მონაპოვარი. ძვ. წ. 212—05 ილაშქრა აღმოსავლეთში და თავის გავლენას დაუმორჩილა პართიისა და ბაქტრიის სამეფოები. ძვ. წ. 203 მაკედონიის მეფე ფილიპე V-თან ერთად ეგვიპტეს წაართვა პალესტინა; შეესია მც. აზიის ქალაქებისა და თრაკიის დამორჩილებასაც, რამაც მის წინააღმდეგ აამხედრა პერგამონის სამეფო და როდოსი. კოალიციის მიემხრო რომის რესპუბლიკა (სირიის ომი ძვ. წ. 192—88). ა. დამარცხდა ჯერ საბერძნეთში, ხოლო 190 მც. აზიაში, ქ. მაგნესიასთან. ძვ. წ. 188 რომსა, მის მოკავშირეებსა და ა-ს შორის დაიდო ხელშეკრულება, რ-მაც ძალზე დაასუსტა სელევკიდების სამეფო და მეორეხარისხოვან სახელმწიფოდ აქცია. ა. მოკლეს ელემაისში ადგილ. ტაძრის გაძარცვის დროს.

**ა. IV** ე პ ი ფ ა ნ ე (Epiphanēs — გამოჩენილი) — ა. III-ის ძე. მეფობდა ძვ. წ. 175—64. იზრდებოდა რომში, როგორც მძევალი. განათლება დაასრულა ათენში. იყო კარგი მხედართმთავარი და დიპლომატი, ცდილობდა აღმ. ქვეყნების იძულებით ელინიზაციას. ძვ. წ. 170 და 168 შეიჭრა ეგვიპტეში, მაგრამ რომის ბრძანებით უკან დაიხია. იერუსალიმში *იაჰვეს* ტაძარი ზევსის ტაძრად გადააქცია, რამაც იუდეველთა აჯანყება გამოიწვია.

*ლიტ.*: წერეთელი ა., ძველი რომი, ტ. 1, თბ., 1957; Ранович А. Б., Эллинизм и его историческая роль, М.—Л., 1950.
*ნ. ლომოური.*

**ანტიოქია** (Antiocheia), რამდენიმე ძვ. ქალაქის სახელი მც. აზიაში.

1. ა. ეპიდაფნესი (Epidaphnes; თანამედროვე *ანთაქია* — Antakya), ქ. ძვ. სირიაში, მდ. ორონტესზე, ხმელთაშუა ზღვიდან 22 *კმ.* დააარსა *სელევკე I* ნიკატორმა ძვ. წ. 300, და მამის — ანტიოქეს პატივსაცემად უწოდა ანტიოქია. *სელევკიდების* სამეფოს მნიშვნელოვანი სავაჭრო-სახელოსნო და კულტ. ცენტრი. გააშენეს ქ. *ალექსანდრიის* გეგმის მიხედვით. განთქმული იყო ბრწყინვალე ნაგებობებით, ფართო ქუჩებითა (ღამის განათებით) და მუსეიონით. ძვ. წ. 64 შევიდა რომის სახელმწიფოს შემადგენლობაში თავისუფალი ქალაქის სტატუტით. ქრისტიანობის ერთ-ერთი ადრეული კერა. 538 დაანგრია სპარსეთის შაჰმა ხოსრო I-მა. ნაწილობრივ აღადგინა *იუსტინიანემ.* 637 დაიპყრეს არაბებმა. ბიზანტიის იმპ. *ნიკიფორე II* ფოკამ გაათავისუფლა, მაგრამ 1084 ხელში ჩაიგდეს თურქ-სელჩუკებმა. 1098—1268 *ანტიოქიის სამთავროს* დედაქალაქი იყო. 1268 აიღო მამლუქთა სულთანმა ბეიბარსმა. 1516 ოტომანთა სულთანმა სელიმ I-მა დაიმორჩილა. 1939-იდან ვილაიეთ-ჰათაის მთავარი ქალაქია. ა. *ამიანე მარცელინუსის, იოანე ოქროპირისა* და ევაგრიოსის სამშობლოა.

2. ა. პისიდიისა (Pisidiae) — ქალაქი ფრიგიის საზღვარზე. როგორც რომის კოლონია ცნობილი იყო კესარეას სახელით.

3. ა. მეანდროსისა (Maiandros) — ქალაქი კარიაში. დააარსა *ანტიოქე I-მა* სოტერმა ქ. მითოპოლისის ადგილზე.

**ანტიოქიის ასიზები,** ფეოდალური სამართ. ძეგლი, შედგენილი XII—XIII სს. *ანტიოქიის სამთავროში.* ძეგლი აწესრიგებდა უმთავრესად ფეოდალთა ურთიერთობას, განსაზღვრავდა სენიორისა და ვასალის უფლება-მოვალეობას, დიდ ადგილს უთმობდა ვალდებულებითი, საოჯახო, მემკვიდრეობითი, სამეურვეო და საპროცესო სამართ. ნორმებს. საფუძვლად უდევს *იერუსალიმის ასიზები.* ჩვენამდე მოღწეულია ა. ა-ის სომხ. თარგმანი, რ-იც XIII ს. 60-იან წწ-ში ძვ. ფრანგულიდან შეუსრულებია სმბატ გუნდსტაბლს.

*პუბლ.*: Ассизы антиохийские, пер. А. Паповяна, «Вестник Матенадарана», 1958, в. 4. *გ. ნადარეიშვილი.*

**ანტიოქიის სამთავრო,** ფეოდალური სახელმწიფო, შეიქმნა 1098 ჯვაროსნების მიერ სირიის დაპყრობის შემდეგ (იხ. *ჯვაროსნული ლაშქრობები*). ცენტრი ქ. *ანტიოქია.* ა. ს. ნომინალურად ექვემდებარებოდა იერუსალიმის სამეფოს, 1137 ბიზანტ. იმპ. იოანე კომნენოსის ანტიოქიაზე გალაშქრების შემდეგ ა. ს. დროებით ბიზანტ. ვასალი გახდა. 1268 მაისში ეგვ. მამლუქმა სულთანმა ბეიბარსმა დაიპყრო.

**ანტიოქიის საპატრიარქო,** ერთ-ერთი უძველესი მართლმადიდებლური ეკლესია, დაარსდა IV ს-ში. იხსენიება უკვე I მსოფლიო საეკლ. კრების (იხ. *ნიკეის საეკლესიო კრება 325*) მეექვსე კანონში. აერთიანებდა „აღმოსავლეთის" დიოცეზში შემავალ ეკლესიებს. V ს-ში ა. ს. მოიცავდა 15 ეპარქიას. ა. ს-ს მეთაური იწოდება „ანტიოქიისა და სრულიად აღმოსავლეთის პატრიარქად". VII ს-იდან ა. ს-ს გავლენა თანდათან შემცირდა, რაც ამ მხარეში მუსლიმანთა (არაბების, თურქ-სელჩუკების, ოსმალების) ხშირი ლაშქრობისა და ბატონობის შედეგი იყო.

ა. ს-თან საქართველოს ძველთაგანვე კულტ.-რელიგ. ურთიერთობა ჰქონდა. აღსანიშნავია VI ს-ში ანტიოქიიდან საქართველოში იოანეს მეთაურობით *ასურელ მამათა* მოსვლა და კულტ.-საეკლ. მოღვაწეობა. ძველი წყაროები მიუთითებენ V ს-ში ა. ს-თან ქართული ეკლესიის იერარქიულ დამოკიდებულებაზე.

ა. ს-ს დაკანონებული ეკონ. მდგომარეობის გამოსწორებისა და შეწირულებათა შეგროვების მიზნით ანტიოქიის პატრიარქები გვიან ხანაში შორეულ ქვეყნებშიც მოგზაურობდნენ, ერეოდნენ ადგილ. საეკლ. საქმეებში. მაგრამ ეს მხოლოდ მათი ადრინდელი გავლენის ფორმალური გამოხატულება იყო. XV ს. საქართველოში ჩამოსულა ანტიოქიის პატრიარქი *მიქაელი,* 1664 და 1666 კი პატრიარქი *მაკარი* და მისი შვილი პავლე.

ა. ს-ს კათედრა ამჟამად ქ. დამასკშია (სირია). აერთიანებს ლიბანელ და სირიელ მართლმადიდებლებს მთელ მსოფლიოში. აქვს 6 ეპარქია სირიაში, 6 — ლიბანში, 3 — თურქეთში, თითო — აშშ, ბრაზილიასა და არგენტინაში.

*ბ. ლომინაძე.*

**ანტიოქიის სკოლა,** თეოლოგიურ-ფილოსოფიური სკოლა, შეიქმნა IV—V სს. მცირე აზიის ქ. *ანტიოქიაში,* რ-იც ალექსანდრიასთან, კაპადოკიასთან და სხვა ქალაქებთან ერთად ბერძნ. კულტ. აღმოსავლეთში გავრცელების ერთ-ერთი ცენტრი იყო. ა. ს-ში შემუშავდა წარმართული ფილოს. და თეოლ. შერწყმის ტიპოლოგიური მეთოდი, რაც უპირისპირდება ალექსანდრიული ფილოს. ალეგორიულ მეთოდს. ა. ს-ში ქრისტ. ფილოსოფიის გასამართლებლად *პლატონის* მოძღვრების ნაცვლად იყენებდნენ *არისტოტელეს* მოძღვრებას. ამ სკოლას ეკუთვნოდნენ ევსტათი ანტიოქელი, იოანე ოქროპირი, ერეტიკული მოძღვრების — ნესტორიანობის ფუძემდებელი ნესტორიოსი და სხვ.

**ანტიოქსიდანტები,** იგივეა, რაც *ანტიჟანგავები.*

**ანტიპაპი,** იხ. *პაპობა.*

**ანტიპატრე** (Antipatros) (ძვ. წ. 397 — 319), მაკედონელი მხედართმთავარი, მაკედ. მეფე *ფილიპე II-ის* მეგობარი. მასთან ერთად მონაწილეობდა *საღვთო ომებში* (ძვ. წ. 355—346). დაეხმარა გამეფებაში *ალექსანდრე მაკედონელს.* ძვ. წ. 334 ლაშქრობაში მიმავალმა ალექსანდრე მაკედონელმა თავის ნაცვლად დატოვა მაკედონიაში. ალექსანდრეს სიკვდილის შემდეგ (ძვ. წ. 323) ა-მ შეინარჩუნა მაკედ. სამეფოს ევრ. ნაწილის მეფისნაცვლობა. ებრძოდა მაკედ. ბატონობის წინააღმდეგ აჯანყებულ ბერძნებს (ძვ. წ. 323—322 *ლამიის ომი*). ძვ. წ. 321 *დიადოქოსებმა* ა. მთელი სახელმწიფოს რეგენტმმართველად დანიშნეს.

**ანტიპერისტალტიკა** (*ანტი...* და *პერისტალტიკა*), უკუპერისტალტიკა, ადამიანისა და ცხოველის ღრუმილოვანი ორგანოების (კუჭი, ნაწლავები, შარდსაწვეთი) კედლის ტალღისებრი შეკუმშვა ჩვეულებრივი მიმართულების საწინააღმდეგოდ. როდესაც საჭმლის მონელების პროცესი ნორმალურად მიმდინარეობს, ა. მსხვილ ნაწლავებში ფიზიოლ. მოვლენაა და ხელს უწყობს შიგთავსის შეჩერებას, მის უკეთ შერევას. წვრილ ნაწლავებსა და კუჭში კი ა. თითქმის ყოველთვის პათოლ. მდგომარეობის (კუჭისა და ნაწლავების *სპაზმის* ან *სტენოზის*) დროს აღინიშნება. ა. პირღებინების ერთ-ერთი კომპონენტია.

**ანტიპირენები** (*ანტი...* და ბერძნ. pyr—ცეცხლი), ნივთიერებანი ან ნარევები, რ-ებიც მერქანს, ქსოვილს და ორგანული წარმოშობის სხვა მასალას აალებისა და თავისთავადი წვისაგან იცავს. ა-ის დამცავ მოქმედებას ძირითადად შემდეგი ფაქტორები განაპირობებს: 1. ა. მჭიდრო აფსკად გადაეკვრის მასალას და არ უშვებს ჟანგბადს მის ზედაპირამდე; 2. ა-ის დაშლის შედეგად წარმოიქმნება ინერტული აირები ან ორთქლი, რ-იც ხელს უშლის დასაცავი მასალის დაშლის შედეგად წარმოქმნილი აირადი პროდუქტების აალებას; 3. ა-ის დნობის, აორთქლებისა და დისოციაციის დროს სითბოს დიდი რაოდენობით შთანთქმა იცავს გაჟღენთილ მასალას დაშლის ტემპ-რამდე გახურებისაგან. ფართოდ გავრცელებული ა-ა: ამონიუმფოსფატები (მონო- და დიამონიუმფოსფატი, მათი ნარევი), ამონიუმსულფატი, ბორაკი, ბორმჟავა და სხვ. დასაცავ მასალას ჩვეულებრივ ა-ის წყალხსნარებით ჟღენთენ და შემდგომ აშრობენ. გარდა ამისა, ა-ს საღებრებისა და საგოზავების სახითაც იყენებენ.

**ანტიპირინი,** ფენაზონი, ტკივილგამაყუჩებელი, სიცხის დამწევი და ანთების საწინააღმდეგო საშუალება. აფართოებს კანის სისხლძარღვებს და აძლიერებს ოფლის გამოყოფას. ა-ის ფხვნილებსა და ტაბლეტებს იყენებენ ნევრალგიის, რევმატიზმის, ქორეის და სხვ. დროს. ა-ის 10—20%-იანი ხსნარით გაჟღენთილი ტამპონები და საფენები სისხლდენის (უმეტესად ცხვირიდან) შესაჩერებლად იხმარება.



ანტიოქე III-ის გამოსახულება მონეტაზე. ეროვნ. ბიბლიოთეკა. პარიზი.

**ანტიპოდები** (ბერძნ. antipodes—სიტყვასიტყვით—ერთმანეთისაკენ ფეხებით მიქცეულნი; < *ანტი...* და pous, podos—ფეხი), 1. დედამიწის დიამეტრულად (180°-ით) საწინააღმდეგო პუნქტების მცხოვრებნი. მრავალსაუკუნოვანი დავა ა-ის არსებობის შესახებ დაკავშირებულია დედამიწის სფერული ფორმისა და დედამიწის მიზიდულობის შემეცნების ისტორიასთან. ანტ. სამყაროში გავრცელებულ მოსაზრებას ა-ის არსებობის შესახებ არ იზიარებდნენ ლუკრეციუსი, პლინიუს უფროსი, პლუტარქე. ადრინდ. ქრისტ. ეპოქაში კიდევ უფრო გამწვავდა ეს საკითხი. „ეკლესიის მამები" (ლაქტანციუსი, ავგუსტინე) კატეგორიულად უარყოფდნენ ა-ის რეალობას. შუა საუკუნეებში ეს უარყოფა საეკლ. დოგმის სტატუსად იქცა. ა-ის მომხრეებს მწვალებლებად აცხადებდნენ. დავას ბოლო მოუღო XV—XVI სს. დიდმა გეოგრ. აღმოჩენებმა (ქ. კოლუმბის, ფ. მაგელანისა და სხვ.). 2. (გადატ.) საპირისპირო თვისებების ან შეხედულებების ადამიანები.

**ანტიპოდები** ბოტანიკაში, ფარულთესლოვან მცენარეთა ჩანასახის პარკის უჯრედები, რ-ებიც განლაგებულია კვერცხუჯრედის აპარატის (კვერცხუჯრედისა და ორი სინერგიდის) მოპირდაპირე მხარეს. ჩანასახის პარკის განაყოფიერებაში ისინი არ მონაწილეობენ და შემდგომ დეგენერირდებიან. ზოგჯერ ძლიერ იზრდებიან და ხელს უწყობენ თესლკვირტის ქსოვილიდან ჩანასახისათვის საკვებ ნივთიერებათა მიწოდებას.

**ანტიპოდების კუნძულები** (Antipodes Islands), კლდოვანი დაუსახლებელი კუნძულების ჯგუფი წყნარი ოკ. სამხრ. ნაწილში, ს. გ. 49°41′ და ა. გ. 178°43′-ზე. ეკუთვნის ახალ ზელანდიას. ფართ. 61,4 *კმ²*, სიმაღლე 400 *მ*-მდე. ჰავა — ზომიერი, ზღვის, გრილი. გავრცელებულია ბუჩქნარები და მდელოს მცენარეულობა. ა. კ. ეწოდა ადგილმდებარეობის მიხედვით — განლაგებულია გრინვიჩის (ჩ. გ. 51°31′) თითქმის მოპირდაპირე მხარეს. აღმოაჩინა ინგლ. მეზღვაურმა გ. უოტერჰაუსმა 1800.

**ანტიპროტოზოული საშუალებანი** (*ანტი...* და გვიანდ. ლათ. protozoa—უმარტივესნი), უმარტივესთა ცხოველმოქმედების დამთრგუნველ ნივთიერებათა ჯგუფი. იყენებენ მალარიის, ამებიაზის, ტრიქომონიაზის, ლამბლიოზის, ლეიშმანიოზისა და სხვ. პროტოზოულ ინფექციურ დაავადებათა სამკურნალოდ და პროფილაქტიკისათვის. ა. ს. აფერხებენ უმარტივესთა ზრდა-განვითარებას (პარაზიტოსტატიკური მოქმედება) ან სპობენ მათ (პარაზიტოციდული მოქმედება).

ა. ს-ს განეკუთვნება სხვადასხვა ქიმ. შენაერთი: მალარიის საწინააღმდეგო პრეპარატები — ქინოლინის (პლაზმოციდი, ქინგამინი, ქინოციდი, ჰა-

ლოქინი და სხვ.), აკრიდინის (აკრიქინი, ამინოაკრიქინი), ბიგუანიდის (ბიგუმალი), პირიმიდინის (ქლორიდინი) და სხვ. წარმოებულნი; იმიდაზოლის ჯგუფის ტრიქომონადის საწინააღმდეგო პრეპარატები (მეტრონიდაზოლი); მცენარეული წარმოშობის ალკალოიდები (ქინაქინი, ემეტინი, ლუტენურინი); დარიშხანისა (ოსარსოლი, ნოვარსენოლი) და სტიბიუმის (სოლუსურმინი) ორგ. ნაერთები; ანტიბიოტიკები (ტეტრაციკლინის ჯგუფის პრეპარატები); *ფიტონციდები* და სხვ.

**ანტიპროტონი** ($\bar{p}$), პროტონის *ანტინაწილაკი*. ა-ის მასა (938,2 *მეგევ*) და სპინი (1/2) პროტონის მასისა და სპინის ტოლია. ელექტრული მუხტი, მაგნ. მომენტი, ბარიონული მუხტი და იზოტოპური სპინის მესამე მდგენელი პროტონის შესაბამისი სიდიდეების საწინააღმდეგო ნიშნისაა. ა-ის არსებობა იწინასწარმეტყველა ელემენტარული ნაწილაკების თანამედროვე თეორიამ, ექსპერიმენტულად კი აღმოაჩინა ე. სეგრეს ჯგუფმა 1955 ბერკლიში (აშშ) ბევატრონზე სპილენძის ბირთვებისა და 6,3 *გევ* ენერგიამდე აჩქარებული პროტონების ურთიერთქმედებისას, რის შედეგადაც $p$, $\bar{p}$ წყვილები წარმოიშობა. პროტონებთან და ნეიტრონებთან დაჯახებისას ა. განიცდის ანიჰილაციას დიდი ენერგიის მქონე 4—5 $\pi$-მეზონის გამოსხივებით.

**ანტირომანი,** XX ს. დას. ევროპის ლიტრაში იმ ეპიკურ პროზაულ ნაწარმოებთა ზოგადი და პირობითი სახელწოდება, რ-ებიც თითქმის მთლიანად უგულებელყოფენ რომანის არსებით ნიშან-თვისებებს. ა-ს ახასიათებს დეეპიზაცია და დეფაბულიზაცია, დროთა შორის საზღვრების წაშლა, არათხრობითი ელემენტები (ესეიზმი, „აბრევიატურები", „ფორმულები", მონტაჟის ტექნიკა), აბსტრაქტულობა, უკიდურესი „ინტელექტუალიზმი", ემოციურობის შესუსტება-ქრობა, მკვეთრი გროტესკი, პაროდიულობა, მასალის (საგნის) მძაფრი დეფორმაცია, მთხრობლის „უცოდინარობა" და სკეპტიციზმი, ჭარბი სიმბოლიკა, ემპირიული ყოფითი სიზუსტის აბსოლ. უარყოფა, უკიდურესი პირობითობა და ა. შ. ა-ის დამწყებია მ. *პრუსტი*, ხოლო ა-ის შედარებით ადრეული ნიმუშებია ჯ. *ჯოისის* „ულისე" და „ფინეგანის ქელეხი", ფ. *კაფკას*, ვ. *ვულფის* რომანები. ა. დასრულებულ სახეს იღებს ე. წ. ფრანგ. „ახალ რომანში" (ნ. საროტი, ა. რობ-გრიიე, მ. ბიუტორი და სხვ.).

*ნ. კაკაბაძე.*

**ანტისამყარო,** ჰიპოთეზური კოსმოსური ობიექტი (ვარსკვლავის ან გალაქტიკის ტიპისა), რ-იც *ანტინივთიერებისაგან* შედგება. ანტინივთიერებისა და ანტისამყაროს არსებობის ჰიპოთეზა 1933 გამოთქვა პ. *დირაკმა*, მაგრამ დაკვირვებებით ამ ჰიპოთეზის უკუგდება ან დადასტურება არ მოხერხდა.

ვარსკვლავებისა და ანტივარსკვლავების ელექტრომაგნ. გამოსხივება ერთი და იგივეა, ამიტომ ოპტ. და რადიოასტრონ. მეთოდებით მათი ერთმანეთისაგან გარჩევა შეუძლებელია. ზოგიერთი სხვა ხერხი, მაგ. ნეიტრინული ასტრონ. მეთოდები, ამის საშუალებას იძლევა (ვარსკვლავები უმეტესად ნეიტრინოს ასხივებს, ანტივარსკვლავები კი — ანტინეიტრინოს), მაგრამ თანამედროვე აპარატურას საამისოდ საკმარისი მგრძნობიარობა არ გააჩნია. ა-ს პრობლემა გართულდა *ლუწობის* შენახვის კანონის დარღვევის აღმოჩენის შემდეგ (1957, 1964). ჯერ კიდევ არ არის საკმაოდ გარკვეული, შეიძლება თუ არა ა. წარმოვიდგინოთ როგორც ჩვეულებრივ სივრცე-დროში მოთავსებული ანტინივთიერებისაგან შედგენილი ობიექტი, თუ ის რაღაც „შებრუნებულ" სივრცე-დროშია მოთავსებული.

*ლიტ.*: Альвен Г., Миры и антимиры, пер. со швед., М., 1968.

**ანტისემიტიზმი,** ეროვნული და რელიგიური შეუწყნარებლობის ერთ-ერთი ფორმა; ებრაელთა მიმართ მტრული დამოკიდებულება. საუკუნეთა მანძილზე ა. სხვადასხვა ქვეყანაში სხვადასხვა ფორმას იღებდა — რელიგ. და ფსიქოლოგიური შეუწყნარებლობა, *სეგრეგაცია*, სახელმწ. ორგანოების მიერ ებრაელთა იძულებით გასახლება, ფიზ. მოსპობა (გენოციდი), დარბევა, უფლებათა შეზღუდვა და ა. შ. ა-ს, როგორც სოც. მოვლენას, მმართველი ექსპლუატატორული კლასები იყენებდნენ ეროვნ. შუღლის გასაღვივებლად და ძირეულ სოც. პრობლემათა გადასაჭრელად ბრძოლისაგან მშრომელთა მასების ჩამოსაშორებლად.

ა-ის ისტ. ფესვები შორეულ წარსულშია, როცა დიასპორის შედეგად სხვადასხვა ქვეყანაში გაფანტული ებრაელები მოსახლ. ეროვნ.-რელიგ. უმცირესობას შეადგენდნენ. მათი რელიგია — იუდაიზმი, თავისი საკულტო და საყოფაცხოვრებო წესებით, ებრაელებს ღვთის „რჩეულ ხალხად" აცხადებდა და მკვეთრად განაცალკევებდა დანარჩენ ხალხთაგან. სოც.-რელიგ. ა. მრავალი საუკუნის მანძილზე ა-ის ყველაზე მკვეთრად გამოხატული ფორმა იყო. ქრისტიანულ ქვეყნებში ათასგვარი მონაჭორებით თესავდნენ სიძულვილს ებრაელებისადმი; ეკლესიის მსახურნი მათ ბრალს სდებდნენ ქრისტეს რიტუალურ მკვლელობაში, პასექის პურისათვის (მაცა) ქრისტიან ბავშვთა სისხლის გამოყენებაში, ქრისტ. სიწმინდეთა შებილწვაში და ა. შ. ა-ის სოც.-ეკონ. მოტივები იმით იყო განპირობებული, რომ ებრაელები სასაქონლო-ფულად ურთიერთობათა განვითარებასთან ერთად თავისი, უმთავრესად სავაჭრო-მევახშური და ხელოსნური საქმიანობით სერიოზულ კონკურენციას უწევდნენ ადგილობრივ არაებრაელ ვაჭარ-ხელოსნებს. ა-ის გამოვლინება იყო ებრაელთა დევნა I ს-ში ალექსანდრიაში, ანტიოქიასა და რომის იმპერიის სხვა ცენტრებში. დას. ევროპაში ა. მკვეთრად გაძლიერდა ჯვაროსნული ლაშქრობების დროს (აღმოსავლეთისაკენ მიმავალი ჯვაროსნები გზადაგზა არბევდნენ ებრაელებს), განსაკუთრებით XIII—XIV სს-ში სასაქონლო-ფულადი ურთიერთობების სწრაფი განვითარების პირობებში. ამ დროს იკრძალებოდა ქრისტიანთა და ებრაელთა დაქორწინება, ებრაელებს აიძულებდნენ ჩაეცვათ განსაკუთრებული ტანსაცმელი ან განმასხვავებელი ნიშნები ჰქონოდათ სამოსზე, ეცხოვრათ მათთვის გამოყოფილ უბნებში, რ-ებსაც მოგვიანებით გეტო ეწოდა. დაიწყო ებრაელთა განდევნა (მთლიანად ან ნაწილობრივ) დას. ევრ. ზოგიერთი ქვეყნიდან (1290 — ინგლისიდან, 1394 — საფრანგეთიდან, 1492—ესპანეთიდან და ა. შ.). XVI—XIX სს-ში ბურჟ. რევოლუციების შედეგად ებრაელთა უფლებრივი შეზღუდვები გაუქმდა, მაგრამ XIX ს. 70—80-იან წწ-ში ეკონ. კრიზისებისა და წვრილი ბურჟუაზიის მასობრივი გაღატაკების პირობებში ა-ის ახალი ტალღა მოედო გერმანიასა და ავსტრია-უნგრეთს. ამ დროს გაჩნდა ტერმინი „ა". 1882 დრეზდენში შედგა პირველი საერთაშ. ანტისემიტური კონგრესი. ა-ის გაძლიერების ცდები პროგრ. ძალთა წინააღმდეგობას აწყდებოდა (მაგ., საფრანგეთში *დრეიფუსის საქმე*). XIX ს. ბოლოს ა-ის წინააღმდეგ ბრძოლა გაართულა *სიონიზმის* გავრცელებამ, რ-იც სულ უფრო და უფრო რეაქციული ხდებოდა.

რუსეთში ა. არსებითად აღიარებულ სახელმწიფოებრივ დოქტრინას წარმოადგენდა. ებრაელებს (მოუნათლავებს) მიჩენილი ჰქონდათ დასახლების ადგილი, ეკრძალებოდათ მიწის შეძენა და დამუშავება, ოფიცრის თანამდებობის დაკავება, სახელმწ. სამსახური, რკინიგზაზე და ფოსტაში მუშაობა. XIX ს. 80-იანი წწ-იდან აწესებდნენ ებრაელების საშ. და უმაღლეს სასწავლებლებში მიღების ნორმებს და ა. შ. ებრაელებს არაერთხელ დასდეს ბრალი რიტუალურ მკვლელობაში (იხ. *ბეილისის საქმე 1913*). ა-ის ყველაზე უხეში გამოვლენა იყო ებრაელთა დარბევები. სამოქალაქო ომის დროს პეტლიურელები, დენიკინელები, მახნოს ბანდები და სხვა „ატამანები" არბევდნენ ებრაელებს. რუსეთის სოციალ-დემოკრატია, სხვა ქვეყნების მარქსისტული პარტიები იბრძოდნენ როგორც ა-ის, ისე ებრაული ნაციონალიზმის (იხ. *ბუნდი*) წინააღმდეგ. რუსეთის სოციალ-დემოკრატები ა-ის წინააღმდეგ ბრძოლას მიიჩნევდნენ საერთო განმათ. ბრძოლისა და ეროვნ. საკითხის დემოკრ. გზით გადაჭრის შემადგენელ ნაწილად. ვ. ი. ლენინი მიუთითებდა, რომ „...ანტისემიტიზმს უეჭველი კავშირი აქვს მოსახლეობის სწორედ ბურჟუაზიულ და არა მუშურ ფენებთან" (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 6, გვ. 410). ვ. ი. ლენინი მიუთითებდა აგრეთვე, რომ ებრაელების ბრძოლამ ა-ის წინააღმდეგ არ უნდა მიიღოს ნაციონალიზმის ფორმა, არ დაარღვიოს ებრაელი პროლეტარიატის რევ. კავშირი სხვა ეროვნების პროლეტარიატთან.

დიდი ოქტ. სოც. რევ. გამარჯვებამ შექმნა ბაზა ეროვნ. საკითხის გადაჭრისა და ა-ის სრული ლიკვიდაციისათვის. საბჭ. ქვეყანაში გამოცხადდა ყველა ერის სრული თანასწორუფლებიანობა. სახ. კომისართა საბჭომ 1918 წ. 25 ივლ. დადგენილებით, რ-საც ხელს აწერდა ვ. ი. ლენინი, დაგმო ა.

XX ს. 30—40 წწ-ში ა-ის ცენტრი გახდა ფაშისტური გერმანია (1935 გამოიცა ე. წ. ნიურნბერგის კანონები — ებრაელებს ჩამოერთვათ ყველა მოქალაქეობრივი უფლება). ჰიტლერელებმა II მსოფლიო ომის წლებში დაახლ. 6 მლნ. ებრაელი მოსპეს გერმანიასა და ოკუპირებულ ქვეყნებში. ფაშისტური გერმანიის განადგურებამ და ნაცისტური მთავრობის მიერ ებრაელთა დევნის საერთაშორისო დაგმობამ მძიმე დარტყმა მიაყენა ა-ს, მაგრამ კაპიტალისტურ ქვეყნებში იგი მაინც არ გამქრალა. პროგრესული ძალები მთელ მსოფლიოში გმობენ ა-ს. კომუნისტური და მუშათა პარტიების საერთაშ. თათბირმა 1969 მოუწოდა მსოფლიოს ხალხებს გააძლიერონ ბრძოლა „...რასობრივი და ეროვნული დისკრიმინაციის, სიონიზმისა და ანტისემიტიზმის წინააღმდეგ, რ-საც აღვივებენ კაპიტალისტური რეაქციული ძალები და იყენებენ მათ მასების პოლიტიკური დეზორიენტაციისათვის" (კომუნისტური და მუშათა პარტიების საერთაშორისო თათბირის დოკუმენტები. მოსკოვი, 1969 წ. 5—17 ივნისი, თბ., 1969, გვ. 48—49).

სოციალ. წყობილება უზრუნველყოფს რა ადამიანთა სრულ თანასწორუფლებიანობას (მიუხედავად მათი რასობრივი თუ ეროვნული კუთვნილებისა), ქმნის ა-ის საბოლოო მოსპობის რეალურ საფუძველს.

**ანტისეპტიკა** (*ანტი*... და ბერძნ. sēpsis—ლპობა), ჩირქმბადი მიკრობების მოსპობა ჭრილობასა და მიმდებარე ქსოვილებში. ქიმ. საშუალებებით ჭრილობის გაუსნებოვნების ეს მეთოდი შემოიღო ინგ. ქირურგმა ჯ. ლისტერმა 1867. პასტერის გამოკვლევების საფუძველზე მან დაადგინა, რომ ოპერაციის შემდგომი გართულების თავიდან ასაცილებლად აუცილებელია მიკროორგანიზმების მოსპობა საოპერაციო ოთახის ჰაერში, ქირურგის ხელებზე და იმ საგნებზე (მარლა, ქირურგ. ხელსაწყოები და სხვ.), რ-ითაც ეხებიან ჭრილობას. უშუალოდ ჭრილობაზე დასადებად მან გამოიყენა 5%-იანი ფენოლით (კარბოლმჟავას ხსნარი) გაჟღენთილი საფენი მრავალფენიან ჰერმეტულ ნახვევთან ერთად და კარგი შედეგი მიიღო.

დროთა განმავლობაში გამოირკვა, რომ ბაქტერიებთან ბრძოლაში გადამწყვეტი მნიშვნელობა აქვს ჭრილობის მომიჯნავე სალ უჯრედებს; არსებული ანტისეპტიკური საშუალებები კი მიკროორგანიზმების მოსპობასთან ერთად ქსოვილსაც აზიანებდა. აუცილებელი გახდა ისეთი მდგრადი, გამოსაყენებლად მარტივი ახ. ანტისეპტიკური საშუალებების ძიება, რ-ებსაც ბაქტერიციდული და ბაქტერიოსტატ. თვისებებიც ექნებოდა და ამავე დროს არ დააზიანებდა ქსოვილს. თანამედროვე ანტისეპტიკური საშუალებანი (ქლორამინი, ქლორაციდი, 5—10%-იანი იოდის ნაყენი, კალიუმის პერმანგანატი, ბორის მჟავა და სხვ.) ნაწილობრივ აკმაყოფილებენ ამ მოთხოვნებს. ანტისეპტიკური ხსნარებით მოქმედებენ კანზე, ლორწოვან გარსზე ან შეჰყავთ კანქვეშ, კუნთებში, ღრუებსა და სისხლძარღვებში. გარდა ქიმ. ა-ისა, არსებობს ჭრილობის დამუშავების სხვა მეთოდებიც: მექან. — დაწრეტა, ტამპონადა; ფიზ.—სხვადასხვა სიხშირის დენისა და სხივების გამოყენება; ბიოლ. — იყენებენ სპეციფ. შრატებს, ვაქცინებს და უმთავრესად ანტიბიოტიკებს, რ-ებიც მიკროორგანიზმთა მოსპობასთან ერთად აძლიერებს ქსოვილებისა და უჯრედების ცხოველმყოფელობას. იგივე თვისებები აქვს *სულფანილამიდურ პრეპარატებს* (სტრეპტოციდს, სულფაზოლს, სულფოდიმეზინს, ეტაზოლს და სხვ.), *ფიტონციდებს*, რ-ებიც დიდი რაოდენობით არის მცენარეებში (ნიორში, ხახვში, ციტრუსებში, წიწვოვნებში და სხვ.).

*გ. იოსელიანი.*

**ანტისეპტიკური საშუალებანი,** მიკროორგანიზმების ზრდა-განვითარების დამთრგუნველი (ბაქტერიოსტატიკური) ან მათი მომსპობი (ბაქტერიციდული) ქიმ. ნივთიერებანი. ა. ს-თა ნაწილი ამა თუ იმ ძალით მოქმედებს თითქმის ყველა მიკროორგანიზმზე, ნაწილი კი — მხოლოდ გარკვეულ ჯგუფზე. ა. ს-თ განეკუთვნება: არომატული რიგის შენაერთები (ფენოლი და მისი წარმოებულნი, ფისი და სხვ.), ნიტროფურანის წარმოებულნი (ფურაცილინი), საღებავები (თიონინის, აკრიდინისა და ტრიფენილმეთანის წარმოებულნი), ალიფატური რიგის ნაერთები (ფორმალდეჰიდი, ეთილის სპირტი), მჟავები (ბორის მჟავა), ტუტეები (ნიშადურის სპირტი, კათიონური დეტერგენტები), მძიმე ლითონთა მარილები (ვერცხლისწყლისა და ვერცხლის მარილები), ქლორისა და იოდის ნაერთები, დამჟანგველები (წყალბადის ზეჟანგი, კალიუმპერმანგანატი). ა. ს-თა ანტიმიკრობული მოქმედების მექანიზმი მრავალმხრივია. არომატული და ალიფატური რიგის ა. ს-თა დიდი უმრავლესობა ადვილად იჭრება მიკრობში და ცილების შედედებას იწვევს. მჟავებისა და ტუტეების ანტიმიკრობული მოქმედება განისაზღვრება მათი ელექტროლიზური დისოციაციით. მიკროორგანიზმთა ფერმენტული სისტემის ბლოკირებას იწვევს მძიმე ლითონის მარილები, ჰალოგენები კი მიკრობთა ციტოპლაზმის ამინოჯგუფს უერთდება; წყალბადის ზეჟანგი და კალიუმპერმანგანატი გამოყოფს ჟანგბადს, რ-იც მიკრობის ციტოპლაზმაში არღვევს ჟანგვააღდგენის პროცესებს და სხვ. ა. ს-თ იყენებენ დეზინფექციისათვის, ჭრილობებისა და ჩირქოვანი პროცესების სამკურნალოდ, ვაქცინებისა და შრატების საკონსერვაციოდ.

კვების მრეწველობაში იხმარება ა. ს-თა უვნებელი განზავებანი (ეთილის სპირტი, ძმარმჟავა, რძე-მჟავა, ბენზოინმჟავა ნატრიუმი და სხვ.), ტ ე ქ ნ ი კ ა - შ ი — წყალში გახსნილი ანტისეპტიკური ნივთიერებანი (ფთორიუმის ნატრიუმი, კაჟფლუორის ამონიუმი), აგრეთვე ზეთოვანი ანტისეპტიკები (ქვანახშირის, კრეოზოტული საწვავი ფიქლის ზეთები და სხვ.), რ-ებსაც იყენებენ მერქნის კონსერვაციისათვის.

*გ. გვიშიანი.*

**ანტისთენე** (Antisthenēs) (ძვ. წ. 444/435—370/368), ბერძენი ფილოსოფოსი, *კინიკური სკოლის* დამაარსებელი, *გორგიასა* და *სოკრატეს* მოწაფე, აკრიტიკებდა *პლატონის* იდეათა თეორიას. ა-ს მიხედვით რეალურია მხოლოდ ერთეული საგნები („მე ვხედავ ცხენს და არა ცხენობას"), ცნებები კი მიიღება მათგან განყენების გზით; ამიტომ ჭეშმარიტი ცოდნა შეიძლება გვქონდეს მხოლოდ ერთეული საგნების შესახებ. ა-ს ფილოსოფიაში მთავარი ადგილი უკავია ეთიკის პრობლემებს. მისი აზრით, მოთხოვნილებებისა და სურვილების დაოკება ყოველი გარეგნულისაგან დამოუკიდებლობის მიღწევა (ავტარკია), მსგავსად ღმერთისა („ღმერთს არაფერი სჭირდება"), არის ჭეშმარიტი სათნოება. ა. მონობას ბუნების საწინააღმდეგო მოვლენად თვლიდა. ა. ავტორია ფილოს. დიალოგებისა, რ-თა ფრაგმენტები პირველად ა. ვინკელმანმა შეკრიბა.

**ანტისიმეტრია,** მრავალი მატერიალური ნაკვთის (ფიგურის) თვისება შეუთავსდეს თავის თავს სხვადასხვა პოზიციაში ჩვეულებრივი სიმეტრიის რომელიმე ოპერაციის მეშვეობით (სარკისებრი არეკვლა, ბრუნვა) ნაკვთის ნიშნის შეცვლასთან ერთად (ნახ.). ნაკვთის ნიშნის შეცვლის ცნებას შეიძლება ჰქონდეს სხვადასხვა ფიზ. შინაარსი: მუხტის ნიშნის შეცვლა (+, —), მოძრაობის ნიშნის შეცვლა (წინ—უკან), დეფორმაციის ნიშნის შეცვლა (გაჭიმვა-შეკუმშვა), შეცვლა ამოზნექილობისა ჩაზნექილობით, თეთრისა — შავით და სხვ. მისი მაგალითებია: ერთნაირი ფორმისა და ზომის, მაგრამ სხვადასხვა ფერის გეომ. ფიგურები, ჭადრაკისა და მისი ქანჩის ხრახნები, მედალი და მისი ანაბეჭდი, ერთი და იმავე სხეულის პოზიტიური და ნეგატიური ფოტოგამოსახულება და სხვ.

ა-ის ცნება კლასიკური სიმეტრიის ცნების განზოგადებაა. სიმეტრიისა და ა-ის ელემენტთა შესაძლებელი ერთობლიობანი პირველად დაადგინა გ. ჰეშმა 1930, ხოლო 1951 ა. შუბნიკოვმა განაზოგადა თავისი გამოკვლევა სიმეტრიის შესახებ და დამოუკიდებლად გამოიყვანა სასრული ფიგურისათვის ა-ის 122 კლასი. ამ გამოკვლევათა საფუძველზე 1953—55 საბჭ. კრისტალოგრაფებმა ნ. ბელოვმა, ა. ზამორზაევმა და სხვ. გამოიყვანეს შუბნიკოვის 1651 სივრცული ჯგუფი, რ-საც ფართოდ იყენებენ ტენზორულ კრისტალოგრაფიაში.

*ლიტ.*: К о п ц и к В. А., Шубниковские группы, М., 1966; Ш у б н и к о в А. В., Симметрия и антисимметрия конечных фигур, М., 1951.

**ანტისტროფი** (ბერძნ. antistrophē — მობრუნება უკან), ძველ ბერძნ. ტრაგედიაში ქოროს (გუნდის) სიმღერის ნაწილი, რ-იც სტროფს მოსდევს და ამ სტროფის რიტმს იმეორებს. ჩვეულებრივ, სტროფისა და ა-ის ყოველ წყვილს საკუთარი რიტმი ჰქონდა, ამიტომ ასეთ წყვილთა რიტმული ნაირფეროვნება სცენურ მოქმედებას სიცხოველეს ჰმატებდა. სტროფული და ანტისტროფული აგებულების მაგალითია ესქილეს „მიჯაჭვული პრომეთეს", სოფოკლეს „ოიდიპოს მეფისა" და სხვ. ანტ. ტრაგედიების გუნდის სიმღერები.

**ანტისხეულები,** სპეციფიკური ცილოვანი ნივთიერებანი, რ-ებიც გამომუშავდება ცხოველისა და ადამიანის ორგანიზმში *ანტიგენების* შეყვანის საპასუხოდ. ა-ის წარმოქმნის აუცილებელი პირობაა ორგანიზმში ანტიგენის მოხვედრა უცვლელად (დენატურაციის გარეშე). ამიტომ ანტიგენები შეჰყავთ კანში, კანქვეშ, კუნთებში ან -სისხლში. ა. სპეციფიკურად უერთდება მხოლოდ იმ ანტიგენებს, რ-თა ორგანიზმში შეყვანის საპასუხოდაც ჩნდება. არსებობს ბაქტერიული ტოქსინების მანეიტრალებელი (ანტიტოქსინები), ცილოვანი ხსნარების დამლექი (პრეციპიტინები), ბაქტერიების დამლექი (აგლუტინინები), ბაქტერიების დამშლელი (ლიზინები) და ცხოველური უჯრედებისა და ქსოვილების ა. ეს უკანასკნელი ა. არის სწორედ იმის მიზეზი, რომ ქირურგ. თვალსაზრისით უნაკლოდ შესრულებული რომელიმე ორგანოს გადანერგვის ოპერაცია ზოგჯერ მიზანს ვერ აღწევს. ა-ს, რეაქციის ჩატარების პირობებისა და ანტიგენის ხასიათის შესაბამისად, შეუძლია მონაწილეობა მიიღოს ყოველგვარ სეროლოგიურ რეაქციაში, რაც მათს ერთიანობას ადასტურებს.

გადატანილი ინფექციური დაავადება იწვევს ამ დაავადების ამგზნების საწინააღმდეგო ა-ის გაჩენას; ა. ხანგრძლივად, ზოგჯერ მთელი სიცოცხლის მანძილზე, რჩება ორგანიზმში. ადამიანისა და ცხოველის შრატში ა-ის აღმოჩენას დიაგნოსტიკური მნიშვნელობაც აქვს.

*ლიტ.*: Г у р в и ч А. Е., О биосинтезе антител, წგნ.: Вирусология и иммунология, М., 1964 (ბიბლიოგრ.).

*ვ. ანთაძე.*

**ანტიტავრი,** ა ნ ტ ი ტ ო რ ო ს ი (Anti-Toros, Anti-Taurus), მთები სამხრ. თურქეთში, ცენტრ. ტავრის ჩრდ.-აღმ. ნაწილი. შედგება ორი პარალელური ქედისაგან: დას-ით თახთალის (მ. ბეი, 3054 *მ*, და აღმ-ით — ბინბოღის (მ. ბინბოღა, 2830 *მ*). სიგრძე დაახლ. 200 *კმ*. დანაწევრებულია სეიჰანისა და ჯეიჰანის აუზის მდინარეებით. სამხრეთში სუბტროპ. წიწვიანი ტყეებია, ჩრდ-ში — მშრალი სტეპები და ფრიგანის ტიპის ბუჩქნარი.

**ანტიტოქსინები** (*ანტი*... და ბერძნ. toxon — ისრის შხამი), ორგანიზმის იმუნური *ანტისხეულები*, რ-ებიც უვნებელყოფს მხოლოდ შესატყვის ტოქსინებს (შხამებს). ა. ორგანიზმში გამომუშავდება ტოქსიკური ინფექციის (დიფთერია, ტეტანუსი და სხვ.) გადატანის ან ამ ინფექციის საწინაალმდეგო აცრების შედეგად. ა-ს იყენებენ დიფთერიის, ტეტანუსის, ბოტულიზმის, აიროვანი განგრენის და გველის შხამის საწინააღმდეგო სამკურნ.-პროფილაქტ. შრატების სახით. ა-ს ღებულობენ ცხენის სისხლისაგან, რისთვისაც საჭიროა ცხოველის მრავალჯერ აცრა შესატყვისი *ანატოქსინის* მზარდი დოზით. თხევად შრატში 70 — 100°C.-ზე ა. იშლება ან სუსტდება, ხოლო მზის პირდაპირი სხივების მოქმედებით აქტივობა ეკარგება. სპეც. წესით გამშრალი და დამზადებული ა. წლების მანძილზე ინარჩუნებს ანტიტოქსიკურ თვისებას.

*ი. გიორგაძე.*

**ანტიტრესტული კანონმდებლობა,** ზოგიერთ კაპიტალისტურ ქვეყანაში (აშშ, კანადა, ავსტრალია) XIX ს-ის დასასრულსა და XX ს-ის დასაწყისში ფორმალურად შემოღებული კანონები, რ-ებიც თითქოს კრძალავდნენ ტრესტების, კარტელებისა და მონოპოლიების სხვა ფორმების საქმიანობას. მაგრამ არსებითად მხოლოდ რამდენადმე ზღუდავდნენ ამ საქმიანობის ყველაზე უხეშ და აშკარა ფორმებს. მსხვილი კაპიტალისა და მონოპოლიების მიერ მშრომელთა შეუზღუდავად მზარდი ექსპლუატაცია და ჩაგვრა, რასაც ადგილი აქვს კაპიტალიზმის განვითარების მონოპ. სტადიაზე, იწვევს მოსახლ. ფართო ფენების უკმაყოფილებას, რაც ა. კ-ის შემოღების მიზეზი ხდება. ა. კ. ბურჟ. რეფორმიზმის აშკარა გამოხატულებაა. მისი დანიშნულებაა მშრომელთა ფართო წრეებში შექმნას სახელმწიფოს მიერ მონოპოლიების წინააღმდეგ ბრძოლის ილუზია. ფაქტობრივად ა. კ. ეკონომიკის სახელმწიფო რეგულირების მხოლოდ ერთ-ერთი სპეციფ. ელემენტია და *სახელმწიფო-მონოპოლისტური კაპიტალიზმის* ეპოქისთვისაა დამახასიათებელი.



ანტისიმეტრია. სიმეტრიული (ა, ბ, გ) და მათი შესაბამისი ანტისიმეტრიული (ა′, ბ′, გ′) ფიგურების მაგალითები. ფიგურა ა შეუთავსდება თავის თავს სიმეტრიის ვერტიკალურ სიბრტყეში არეკვლით, ხოლო ფიგურა ა′ — აღნიშნულ სიბრტყეში არეკვლით და შემდგომ ფიგურის ფერის (ნიშნის) შეცვლით; ფიგურა ბ შეუთავსდება თავის თავს ნახაზის სიბრტყის პერპენდიკულარული მეორე რიგის ღერძის გარშემო 180° შემობრუნებით, ხოლო ფიგურა ბ′ — აღნიშნული ღერძის გარშემო 180° შემობრუნებით და შემდგომ ფიგურის ფერის შეცვლით; ფიგურა გ შეუთავსდება თავის თავს სიმეტრიის ცენტრის მიმართ არეკვლით, ხოლო გ′ — აღნიშნული სიმეტრიის ცენტრის მიმართ არეკვლით და შემდგომ ფიგურის ფერის შეცვლით.

ბურჟ.-ეკონ. და სამართ. ლიტ-რაში ა. პ-ს ახასიათებენ როგორც „დასავლეთის სამყაროს ფენომენს“, კაპიტალიზმის „სახალხო კაპიტალიზმში“ გადაზრდის ფაქტს და ა. შ.

ა. პ-ს განეკუთვნება აგრეთვე კონკურენციის შეზღუდვისაკენ მიმართული მსხვილი კაპიტალისტების შეთანხმების ან საქმიანობის ამკრძალავი და მარეგულირებელი კანონები (ე. წ. შეზღუდული საქმიანი პრაქტიკა, ბაზრების დანაწილება, ფასების ვერტ. და ჰორიზ. ფიქსირება, დისკრიმინაცია ვაჭრობაში და ა. შ.). ა. პ. როგორც სამართლის ერთ-ერთი დარგი II მსოფლიო ომამდე (1939—45) მხოლოდ აშშ-ში მოქმედებდა (შერმანის კანონი, ერთ-ერთი პირველი ანტიტრესტული კანონი, 1890; კლეიტონის კანონი, 1914; კანონი ფედერ. სავაჭრო კომისიის შესახებ, 1914; უებ-პომერანის კანონი, 1918 და სხვ.). II მსოფლიო ომის შემდეგ ანტიტრესტული კანონები შემოიღეს ევრ. კაპიტალ. ქვეყნებში (იტალიის, საბერძნეთისა და ლუქსემბურგის გარდა); აფრიკაში (სამხრეთ აფრიკის რესპ.); აზიაში (იაპონია, ისრაელი); სამხრ. ამერიკაში (არგენტინა, ბრაზილია, მექსიკა, კოლუმბია); ავსტრალიასა და ოკეანიაში (ახალი ზელანდია). ყველაზე დეტალურად ა. პ. დამუშავებულია აშშ-ში, სადაც შერმანის კანონი დღესაც რჩება ძირითად ანტიტრესტულ აქტად. იმის გამო, რომ შერმანის კანონი არ შეიცავდა მონოპოლიის ზუსტ განმარტებას, ამერიკის სასამართლოები მას მსხვილი კაპიტალის სასარგებლოდ იყენებდნენ. კანონი არ კრძალავდა მრეწვ. ამა თუ იმ დარგში 4—5 უდიდესი მონოპოლიის გაერთიანებას — ოლიგოპოლიას; იკრძალებოდა მხოლოდ ტრესტები და კარტელები, ე. ი. გაერთიანების ცალკეული ფორმები. მონოპოლიები შეეგუენ შერმანის კანონს და იყენებენ გაერთიანების ისეთ ფორმებს, რ-იც კანონით აკრძალული არ არის, მაგ., *ჰოლდინგ-კომპანიას*, სრულ შერწყმას („მერჯერი“, „ფიუჟინი“ და სხვ., რ-ის დროსაც მთლიანად ისპობა შთანთქმული კომპანიის საწარმოო და სამართლებრივი დამოუკიდებლობა), ჯენტლმენურ შეთანხმებებს და 60-იანი წლებიდან — გიგანტურ კონგლომერატებს.

აშშ-ის მეორე ანტიტრესტული აქტია 1914 მიღებული კლეიტონის კანონი. ის აღარ შეიცავს საერთო ტიპის ანტიმონოპოლ. აკრძალვას. მასში აკრძალულია მხოლოდ ე. წ. „უგუნური“ სავაჭრო საქმიანობა. 1950 მიიღეს კლეიტონის კანონის შესწორება, რ-იც კრძალავდა კომპანიების შერწყმას, თუ ის იწვევდა „კონკურენციის არსებით შესუსტებას“ ანდა „მონოპოლიების შექმნას“.

ა. პ., რ-იც ემყარება მსხვილი კაპიტალის მიზანშეწონილობის აღიარებასა და გიგანტურ კორპორაციებს, არ იქცევა მძლავრი მონოპოლიების ზრდის ხელშემშლელ პირობად. იმის მიუხედავად, რომ ა. პ. კანონების დარღვევისათვის ითვალისწინებს სისხლის სამართლის პასუხისმგებლობას (ჯარიმა 50 ათასი დოლარი ან 1 წლამდე პატიმრობა), აშშ-ის იუსტიციის დეპარტამენტს მიზანშეწონილად მიაჩნია კორპორაციების წინააღმდეგ აღძრას არა სისხლის სამართლის, არამედ სამოქალაქო სამართლის საქმე, რ-იც ხშირ შემთხვევაში მორიგებით მთავრდება. აშშ-ის ა. პ-გან განსხვავებით, ევრ. ქვეყნების ა. პ. კრძალავს არა მონოპოლ. გაერთიანებებს, არამედ მხოლოდ მონოპოლიური ძალაუფლების ბოროტად გამოყენებას, ვინაიდან იქ თვლიან, რომ კაპიტალისტთა მსხვილი გაერთიანებანი სასარგებლოა ქვეყნის ეკონომიკის განვითარებისათვის. ამის დადასტურებაა ის, რომ ევრ. ეკონ. გაერთიანების ქვეყნებში სწრაფად იზრდება მსხვილ მონოპოლ. გაერთიანებათა რიცხვი.

*ლიტ.*: Государственно-монополистический капитализм и буржуазное право, М., 1969; Жидков О. А., Антитрестовское законодательство в США, М., 1963; მისივე, Законодательство о капиталистических монополиях, М., 1968; Мозолин В. П., Корпорации, монополии и право в США, М., 1966.

**ანტიტრინიტარიები** (*ანტი*... და ლათ. trinitas — სამება), რელიგ. მოძღვრებათა და სექტების მიმდევრები, უარყოფდნენ ქრისტ. ეკლესიის მთავარ დოგმატს წმ. სამების შესახებ. ა-ის მეორე სახელწოდებაა — უნიტარიები. მოძღვრება ანტიტრინიტარიზმის შესახებ წარმოიშვა ჯერ კიდევ ადრინდ. ქრისტიანობის ხანაში. ა-ზე დიდი გავლენა მოახდინა ჰუმანიზმის იდეებმა. ა-ს სდევნიდნენ კათოლიკეები და პროტესტანტები. ისინი გააძევა ინკვიზიციამ იტალიიდან, ხოლო ჟენევაში ა-ის ერთ-ერთი ხელმძღვანელის მიგელ *სერვეტის* დაწვის შემდეგ (1553)— შვეიცარიიდანაც. დევნილმა ა-მა თავშესაფარი პოლონეთსა და ტრანსილვანიაში პოვეს. აქ მათი მოძღვრება აღორძინდა როგორც სოცინიანობა. რუსეთში ა-ის იდეები *თეოდოსი ელამის* მოძღვრებაში (XVI ს.) აისახა. XVII—XVIII სს. ა-ის მოძღვრებას ინგლისსა და ჩრდ. ამერიკაში უნიტარიები ქადაგებდნენ. ბოსტონში (აშშ) არსებობს „უნიტარისტთა ასოციაცია“. *გ. ჟორდანია.*

**ანტიფანე** (Antiphanēs) (ძვ. წ. დაახლ. 408—334), ძვ. ბერძენი პოეტი; საშუალო ატიკური კომედიის თვალსაჩინო წარმომადგენელი. დაუწერია 260 (სხვა ცნობით 365) პიესა, რ-თაგან შემორჩენილია 134-მდე სათაური და მრავალი ფრაგმენტი. დრამატურგთა კონკურსში 13-ჯერ მოუპოვებია გამარჯვება (პირველი — ძვ წ. 367). ა-ს კომედიების უმრავლესობა („მესანთლე“, „მხატვარი“, „მსახიობი“) საყოფაცხოვრებო თემებზე ყოფილა აგებული. ჰქონია პაროდიული ხასიათის მითოლ. კომედიებიც: „მედეა“, „აფროდიტეს დაბადება“ და სხვ.

*თხზ.*: [წიგნში] Comicorum atticorum fragmenta, ed. Th. Kock, v. 2, ps. 1, Lipsiae, 1884.

*ლიტ.*: ყაუხჩიშვილი ს., ბერძნული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1950.

**ანტიფაშისტური მოძრაობა,** *ფაშიზმის* წინააღმდეგ მიმართული მასობრივი დემოკრ. მოძრაობა. ჩაისახა XX ს. 20-იანი წწ. დამდეგს, როდესაც რევ. აღმავლობით შეშფოთებულმა ზოგიერთი ქვეყნის ბურჟუაზიამ თავისი ბატონობის შესანარჩუნებლად ფაშისტური რეჟიმის დამყარებისაკენ აიღო გეზი. ფაშიზმის წინააღმდეგ ბრძოლას კომუნისტური პარტიები ჩაუდგნენ სათავეში. ა. მ-ში ჩაება სხვადასხვა სოც. მდგომარეობის, პოლიტ. შეხედულებისა და რელიგ. მრწამსის მილიონობით ადამიანი. ა. მ-ის ძირითადი ძალა თავიდანვე მუშათა კლასი, მშრომელთა ფართო მასები იყო.

ფაშისტური რეჟიმის დამყარებას იტალიაში (1922 ოქტ.) წინ უძღოდა საყოველთაო ეროვნ. გაფიცვა (1922 აგვ.). იტალ. კომპარტია ფაშიზმის ბატონობის პირობებშიც არ წყვეტდა ბრძოლას. ა. მ. გაიშალა ევრ. მრავალ ქვეყანაში. 1920 ა. მ. ჩაისახა გერმანიაში და მოქმედებდა ნაციონალ-სოციალ. პარტიისა და უკიდურესი მემარჯვენე ტერორ. ჯგუფების წინააღმდეგ. 1926-იდან პოლონეთში დაიწყო მოძრაობა პილსუდსკის „სანაციური“ რეჟიმის წინააღმდეგ. ფაშიზმის შეტევამ მრავალი ქვეყნის დემოკრ. ძალთა წინაშე დააყენა ამოცანა გამოენახათ ბრძოლის უფრო ქმედითი ფორმები. ა. მ-ში მნიშვნელოვანი როლი შეასრულა მუშათა ერთიანი ფრონტის ტაქტიკამ, რ-იც ვ. ი. ლენინის ხელმძღვანელობით პირველად შეიმუშავა კომინტერნის III კონგრესმა (1921). 1923 ივნ. კომინტერნის აღმასკომის III გაფართოებულ პლენუმზე ფაშიზმის წინააღმდეგ ბრძოლა მთელი პროლეტარიატის საქმედ გამოცხადდა. ფაშიზმის საფრთხისა და მის წინააღმდეგ ბრძოლის საშუალებათა შესახებ იმსჯელეს კომინტერნის V (1924) და VI (1928) კონგრესებსა და კომინტერნის აღმასკომის პლენუმებზე. კომინტერნმა კომპარტიებს მოუწოდა მოეხდინათ ფაშიზმის იზოლაცია, დაერაზმათ მოსახლ. ფართო ფენები მის წინააღმდეგ. მაგრამ კომპარტიების ნაწილმა სათანადოდ ვერ შეაფასა ფაშიზმის საფრთხე, რადგან ვერ დაინახა არსებითი განსხვავება ფაშიზმსა და ბურჟ.-დემოკრ. რეჟიმებს შორის. 1929—33 დიდი წვლილი შეიტანა ა. მ-ში გერმ. მუშათა კლასმა, რ-საც სათავეში ედგა კომპარტია. გერმ. კომპარტია მიისწრაფვოდა შეექმნა ერთიანი მუშათა ფრონტი, მაგრამ გერმ. სოც.-დემ. პარტიის ხელმძღვანელთა უარმა ეთანამშრომლათ კომუნისტებთან, ხელი შეუშალა ერთიანი მუშათა და სახალხო ანტიფაშისტური ფრონტის შექმნას. მუშათა კლასის გათიშვით ისარგებლეს გერმ. მონოპოლისტებმა და 1933 იანვარში ძალაუფლება ჰიტლერს გადასცეს. 1933 წ. 5 მარტს ყველა ქვეყნის მუშათა კლასისადმი კომინტერნის აღმასკომის მოწოდებაში წამოყენებული იყო ორი ინტერნაციონალის — კომუნისტური და სოციალისტური ინტერნაციონალების თანამშრომლობის საფუძველზე ანტიფაშისტური ბრძოლის კონკრ. პროგრამა, მაგრამ მეორე ინტერნაციონალის წარმომადგენლები, თუმცა სიტყვით ემხრობოდნენ ფაშიზმის წინააღმდეგ ბრძოლას, საქმით საბოტაჟს უწევდნენ ა. მ-ში ძალთა გაერთიანების საქმეს. ფაშიზმის წინააღმდეგ ბრძოლაში მშრომელთა მობილიზაციისათვის დიდი მნიშვნელობა ჰქონდა გ. დიმიტროვის გამოსვლებს *ლაიფციგის პროცესზე* (1933) და საერთაშ. კამპანიას მის დასაცავად. ა. მ-ში დიდი როლი შეასრულეს სსრკ და სხვა ქვეყნების მოწინავე ინტელიგენციის წარმომადგენლებმა: მწერლებმა მ. გორკიმ, ა. ბარბიუსმა, რ. როლანმა, თ. მანმა, ჰ. მანმა, მ. ანდერსენ-ნექსემ, ჰ. ჯ. უელსმა, მხატვარმა პ. პიკასომ და სხვ. 1935 პარიზში შედგა კულტურის დასაცავად მწერალთა საერთაშ. ანტიფაშისტური კონგრესი. ბევრ ქვეყანაში ფაშისტები ფართო მასების ორგანიზებულ წინააღმდეგობას წააწყდნენ. ა. მ. ავსტრიაში 1934 თებ. შეიარაღებულ ბრძოლაში გადაიზარდა. 1934 თებ. ანტიფაშისტების ხელმძღვანელობით საფრ. მუშათა კლასმა ჩაშალა ფაშისტების მიერ მომზადებული სახელმწ. გადატრიალების ცდა. 1935 საფრანგეთში შეიქმნა სახ. ფრონტი, რ-ის შემადგენლობაში კომუნისტურ და სოციალ. პარტიებთან ერთად გაერთიანდნენ მემარცხენე ბურჟ. პოლიტ. ორგანიზაციები. ინგლისში, ნაცისტურ გერმანიასთან და ფაშისტურ იტალიასთან კავშირში, ფაშისტური დიქტატურის დამყარებას ცდილობდა ო. მოსლი. ა. მ. გერმანიაში არ შეწყვეტილა ფაშისტური დიქტატურის არნახული ტერორის პირობებშიც. ა. მ-ის ნათელი გამოვლინება იყო ეროვნ.-რევ. ომი ესპანეთში 1936—39 (იხ. *ესპანეთის რევოლუცია 1931—39*). ესპანეთის მშრომელებმა კომპარტიის ხელმძღვანელობით მედგარი წინააღმდეგობა გაუწიეს ფაშიზმს. აქვე გამოვლინდა პროლეტარიატის საერთაშ. სოლიდარობა: 54 ქვეყნის მშრომელთა წარმომადგენლები იბრძოდნენ ესპ. რესპ. დასაცავად შექმნილ *ინტერნაციონალურ ბრიგადებში*. დიდი დახმარება გაუწია ესპანელ ანტიფაშისტებს საბჭ. ქვეყანამ.

განსაკუთრებით გაძლიერდა ა. მ. II მსოფლიო ომის წლებში. კომპარტიების ხელმძღვანელობით ჰიტლერელთა მიერ ოკუპირებულ ქვეყნებში გაიშალა *წინააღმდეგობის მოძრაობა*, მიმართული რო-

გორც უცხოელ დამპყრობთა, ისე ადგილ. ფაშისტების წინააღმდეგ (საფრანგეთში — *პეტენის,* ნორვეგიაში — *კვისლინგის* მომხრენი და ა. შ.); ფაშიზმის განადგურების საქმეში დიდი წვლილი შეიტანა პარტიზ. მოძრაობამ. ოკუპირებულ ქვეყნებში ადგილ. პარტიზანების მხარდამხარ იბრძოდნენ გერმანელი, იტალიელი, უნგრელი, რუმინელი და გერმ. სხვა სატელიტი ქვეყნების ანტიფაშისტები; მოხდა შეიარაღებული აჯანყება სლოვაკიაში (1944), ვარშავაში (1944), პარიზში (1944), პრაღაში (1945). ფაშიზმისაგან ხალხთა განთავისუფლების საქმეში დიდი წვლილი შეიტანა *ანტიჰიტლერულმა კოალიციამ.*

ჰიტლერული გერმ. და მისი მოკავშირეების განადგურების შემდეგ მრავალი სამხ. დამნაშავე, ნაციზმისა და იტალ. ფაშიზმის აქტ. მოღვაწე დაუსჯელი დარჩა. მათ თანდათანობით განაახლეს თავიანთი საქმიანობა, შექმნეს ნეოფაშისტური ორგანიზაციები იტალიაში, დას. გერმანიაში, ავსტრიასა და სხვა ქვეყნებში. თანადროულობის ა. მ. მშვიდობის, დემოკრატიისა და პროგრესის საქმეს ემსახურება, იბრძვის ნეოფაშიზმის ყოველგვარი გამოვლინების, პროფაშისტური პარტიების შექმნისა და მათი მოღვაწეობის წინააღმდეგ. სოციალ. თანამეგობრობის სახელმწიფოები სრულ სოლიდარობას უცხადებენ და მხარს უჭერენ ა. მ-ს.

*ლიტ.*: Антифашистское движение Сопротивления в странах Европы в годы второй мировой войны, М., 1962; Генри Э., Есть ли будущее у неофашизма?, М., 1962; Гинцберг Л. И., Драбкин Я. С., Немецкие антифашисты в борьбе против гитлеровской диктатуры, М., 1961; Клоков В. И., Борьба народов славянских стран против фашистских поработителей (1939—1945), К., 1961; Ковальский Н. А., Итальянский народ — против фашизма, М., 1957; Колосков И. А., Цырульников Н. Г., Народ Франции в борьбе против фашизма, М., 1960; Прицкер Д. П., Подвиг Испанской республики 1936—1939 гг., М., 1962. *ა. ავალიანი.*

**ანტიფერმენტები** (*ანტი...* და *ფერმენტები*), ორგანიზმში სინთეზირებული, ცილოვანი ბუნების მქონე სპეციფ. ნივთიერებები, რ-ებიც ფერმენტებთან წარმოქმნის არააქტ. კომპლექსებს და აფერხებს მათ მოქმედებას. ა. იცავს ორგანოებსა და ქსოვილებს ფერმენტების დამშლელი მოქმედებისაგან. ამით აიხსნება, მაგ., კუჭისა და ნაწლავთა კედლების გამძლეობა საჭმლის მომნელებელი ფერმენტების მიმართ. ა-ის შესწავლის შედეგად მიღებულია ახალი, ანტიფერმენტულ თვისებათა მქონე სამკურნ. საშუალებები — ეზერინი, პროზერინი, ფოკურიტი (დიაკარბი), ტრასილოლი და სხვ.

**ანტიფერომაგნეტიზმი,** იხ. *ფერომაგნეტიზმი.*

**ანტიფიდინგი,** მწერების საწინააღმდეგო ქიმიური საშუალება. ა-ებს განეკუთვნება ტრიფენილკალას ჟანგი $[(C_6H_5)_3Sn]_2O$ და ტრიფენილკალას აცეტატი $(C_6H_5)_3Sn(CH_3COO)$. საკმარისია მცენარეზე ა-ის მცირე დოზის მოსხურება, რომ მასზე მყოფი მწერები (კოლორადოს კარტოფილის ხოჭო, ხვატარების ზოგიერთი სახეობა და სხვ.) დაიღუპონ. პრაქტიკაში ა-ს ჯერჯერობით ნაკლებად იყენებენ. იხ. აგრეთვე *რეპელენტები.*

**ანტიფონი** (მუს.) (ბერძნ. antiphōnos — საპასუხო ჟღერა < *ანტი...* და phoneō — წარმოვთქვამ, ხმას გამოვცემ, ვყვირი), საეკლ. გალობის ფორმა. სრულდება ორი გუნდის ან გუნდისა და სოლისტის მონაცვლეობით. გვხვდება ძვ. ებრაულ საეკლ. გალობაში, ბერძნ. ტრაგედიებში (როგორც დიალოგი გუნდის ორ ნაწილს შორის). ქრისტ. ეკლესიაში ანტიფონური გალობა IV ს-იდან მკვიდრდება, საქართველოში — VI—VII სს-იდან. ანტიფონური საგალობლების კრებულს ეწოდება ანტიფონარიუმი (Antiphonarium) ან ანტიფონალი (Antiphonal), ქართ. სასულიერო მწერლობაში — ანტიფონი.

**ანტიფრიზი,** (*ანტი...* და ინგლ. freeze— გაყინვა), სითხე, რ-საც გაყინვის დაბალი ტემპ-რა აქვს. იყენებენ 0°C-ზე დაბალი ტემპ-რის პირობებში მომუშავე შიგაწვის ძრავებისა და სხვა დანადგარების გასაცივებლად. ა-ს უნდა ახასიათებდეს მაღალი თბოტევადობა და თბოგამტარობა, დუღილისა და აალების მაღალი ტემპ-რა, მცირე სიბლანტე დაბალ ტემპ-რაზე, არ უნდა იწვევდეს ლითონების კოროზიას და სხვ. კოროზიის თავიდან ასაცილებლად ა-ს უმატებენ ანტიკოროზიულ დანამატებს (მაგ., ფოსფორმჟავა ნატრიუმს). ა-ად იყენებენ ეთილენგლიკოლის, გლიცერინის, სხვადასხვა ორგ. ნაერთებისა და აგრეთვე მარილების წყალხსნარებს. მაგ., 66,7% ეთილენგლიკოლისა და 33,3% წყლის ნარევი — 75°C იყინება. მრეწველობა უშვებს 40 და 65 მარკის ეთილენგლიკოლის ა-ებს, რ-თა გაყინვის ტემპ-რა შესაბამისად — 40°C და—65°C-ია.

**ანტიფრიქციული მასალა** (*ანტი...* და ლათ. frictio — ხახუნი), საკისრის მასალა, სრიალის ხახუნის პირობებში მომუშავე მანქანათა დეტალების (საკისრები, სადებები, მილისები) დასამზადებელი მასალა. ა. მ. ცვეთამედეგი, თბოგამტარი და კოროზიამედეგია, ნაკლები მიდრეკილება აქვს *ადჰეზიისადმი.* მცირეა მისი ხახუნისა და ხაზოვანი გაფართოების კოეფიციენტი. ა. მ-ს ან ფოლადის საკისარში ჩაასხამენ მის შიგა ზედაპირზე ანტიფრიქციული შრის წარმოსაქმნელად, ან ფოლადის ლენტზე დაიტანენ და მიღებული ბიმეტალური, დაკალიბრებული ლენტისაგან დაშტამპვით საკისრის სადებებსა და მილისებს მიიღებენ. ა. მ. არის ლითონური, არალითონური და კომბინირებული.

ლითონურ ა. მ-ებს განეკუთვნება: კალის ან ტყვიის ფუძეზე დამზადებული *ბაბიტი* — იყენებენ ავტომობილების, ტრაქტორებისა და სხვ. საკისრების დასამზადებლად; სპილენძის ფუძეზე დამზადებული კალიანი, ტყვიიანი და სხვა *ბრინჯაო,* აგრეთვე ზოგიერთი თითბერი — ხმარობენ დიდი მექან. დატვირთვით მომუშავე საკისრებისათვის; თუთიის ფუძიან ა. მ-ს იყენებენ ბრინჯაოს შემცვლელად ორთქლმავლის საკისრებში, ალუმინის ფუძიან ა. მ-ს — შიგაწვის ძრავას საკისრების დასამზადებლად.

არალითონური ა. მ-ებია: პლასტმასის ფუძეზე დამზადებული მასალა (ტექსტოლიტი, პოლიამიდები, ფთორპლასტი და სხვ.) — იყენებენ ისეთი მანქანის საკისრების დასამზადებლად, რ-ის ლილვის ბრუნვის სიჩქარე შედარებით მცირეა; მერქნის ფუძიანი მასალა — ამზადებენ ბუნებრივი მერქნისაგან (ოდალაჯი, ბზა), დაწნეხილი მერქნისაგან (ლიგნოსტონი) და სხვ. გრაფიტ-ნახშირის ა. მ. — ნავთობის, კოქსის, ქვანახშირის ფისისა და გრაფიტის (მცირე რაოდენობით) ნარევი, დაწნეხილი და თერმულად დამუშავებული. ამ მასალით დამზადებულ საკისრებს მუშაობის დროს შეზეთვა არ სჭირდება; სპეც. დამუშავებული რეზინი და სხვ. მერქნის ფუძეზე დამზადებულსა და რეზინის ა. მ-ს ჰიდროტექ. და კვების მრეწველობის მანქანა-დანადგართა საკისრების დასამზადებლად იყენებენ.

კომბინირებული — ლითონკერამიკული ფოროვანი ა. მ. (ფოროვანი რკინა, ფოროვანი ბრინჯაო) მაღალ ტემპ-რაზე დაწნეხილი კერამიკისა და ლითონის ფხვნილის შეცხობითაა მიღებული. ფორები გაჟღენთილია ზეთით, რის გამოც მისგან დამზადებულ დეტალებს ექსპლუატაციის დროს შეზეთვა არ სჭირდება.

*ლიტ.*: Буше Н. А., Подшипниковые сплавы для подвижного состава, М., 1967; Петриченко В. К., Антифрикционные материалы и подшипники скольжения. Справочник, М., 1954; Шпагин А. И., Антифрикционные сплавы, М., 1956.

**ანტიქოლინესთერაზული საშუალებანი,** ფერმენტ *ქოლინესთერაზის* აქტივობის შემანელებელი სამკურნალო ნივთიერებანი. აძლიერებენ აცეტილქოლინის მოქმედებას ჯირკვლებზე, გულზე, ნერვულ კვანძებზე, გლუვ და განივზოლიან კუნთებზე. იმის მიხედვით, თუ როგორია ა. ს-თა და ქოლინესთერაზის ურთიერთმოქმედება, ა. ს. ან შექცევადია, ან შეუქცევადი. პირველ ჯგუფს განეკუთვნება ფიზოსტიგმინი ანუ ეზერინი, გალანტამინი, პროზერინი და სხვ., მეორეს — ფოსფაკოლი, არმინი, პიროფოსი, ინსექტიციდები (მაგ., ქლოროფოსი, თიოფოსი), აგრეთვე ზოგიერთი საბრძოლო მომწამლავი ნივთიერება (ტაბუნი, ზარინი, ზომანი). ა. ს. აძლიერებენ თვალის, ბრონქების, კუჭ-ნაწლავის ტრაქტის, სანაღვლე და საშარდე გზების, საშვილოსნოს გლუვი კუნთების შეკუმშვის უნარს, საჭმლის მომნელებელი და საოფლე ჯირკვლების სეკრეციას, აგრეთვე განივზოლიანი კუნთების კუმშვადობას. თვალზე მოქმედებისას მკვეთრად ავიწროებენ თვალის გუგას, აქვეითებენ თვალშიგა წნევას და იწვევენ აკომოდაციის სპაზმს. ფოსფაკოლი, არმინი, პიროფოსი, ფიზოსტიგმინი იხმარება გლაუკომის დროს; გალანტამინი და ეზერინი — მიასთენიის, მიოპათიისა და ისეთი დაავადების სამკურნალოდ, რ-იც ასუსტებს ჩონჩხის კუნთების შეკუმშვის ძალას.

ა. ს-ით მოწამვლის შემთხვევაში იყენებენ ატროპინს.

**ანტიქრისტე,** ქრისტიანული მითოლოგიის მიხედვით, *იესო ქრისტეს* მოწინააღმდეგე, რ-იც თითქოს „*მეორედ მოსვლისა*“ და „ქვეყნიერების აღსასრულის“ წინ მოევლინება ქვეყანას, რათა უხელმძღვანელოს ქრისტესთან ბრძოლას, მაგრამ დამარცხდება. ადრინდელმა ქრისტიანობამ გადაამუშავა მესიისა და ანტიმესიის იუდაისტური მითოლოგიური სახეები და დაუკავშირა ისინი მოძღვრებას ქრისტეს შესახებ. ა-ს მითს ეკლესია თავის მოწინააღმდეგეებთან საბრძოლველად იყენებდა. XIII ს. რომის პაპმა გრიგოლ IX-მ ა-დ გამოაცხადა „საღვთო რომის იმპერიის“ იმპ. ფრიდრიხ II. რეფორმაციის ეპოქაში პროტესტანტები ა-ს უწოდებდნენ რომის პაპებს. დიდი ოქტ. სოციალ. რევ. და სამოქალაქო ომის დროს კონტრრევოლუციურმა სამღვდელოებამ ა-ებად გამოაცხადა რევ. ბელადები.

**ანტიციკლონი,** მაღალი ატმოსფერული წნევის არე. წნევების განაწილების რუკაზე ა. წარმოდგენილია კონცენტრული, უსწორო, დაახლოებით ოვალური ფორმის იზობარებით (ერთნაირი წნევის ხაზებით). უდიდესი წნევაა ა-ის ცენტრში, პერიფერიისაკენ კლებულობს. ზღვის დონეზე ა-ის ცენტრში წნევა 1025—1040 *მბარ*-მდე იზრდება, ზოგჯერ კი (მაგ., ზამთრობით აზიაში) 1070 *მბარ*-მდე (როდესაც ზღვის დონეზე საშ. წნევა 1010—1015 *მბარია*) (1000 *მბარი* ≈ 750 *მმ ვწყ. სვ.* ≈ 1,02 *კგძ/სმ²*).

ა. ყოველდღიურად ვითარდება ტროპოსფეროში (ატმოსფეროს ქვედა ნაწილში) ციკლონებთან ერთად; ერთიცა და მეორეც *ატმოსფეროს ზოგადი ცირკულაციის* შემადგენელი ნაწილია და ქმნის ჰაერის განედთშორის ცვლას. წელიწადში ორივე ნახევარსფეროს ტროპოსფეროში იქმნება მრავალი ასეული ა. ცალკეული ა. არსებობს რამდენიმე დღე-ღამის ან

კვირის განმავლობაში. ა. მოძრაობს ტროპოსფეროს ჰაერის გადაადგილების მიმართულებით, ე. ი. დასავლეთიდან აღმოსავლეთისაკენ, ამასთანავე გადაიხრება დაბალი განედების მიმართულებით 30 *კმ/სთ* სიჩქარით ჩრდ. ნახევარსფეროში და 40 *კმ/სთ* სიჩქარით სამხრეთში. ა-ში ქარი ქრის საათის ისრის მიმართულებით და ცენტრის გარშემოვლით ჩრდ. ნახევარსფეროში, ხოლო საათის ისრის საწინააღმდეგოდ — სამხრ. ნახევარსფეროში. ქარი ა-ის შუა ნაწილში სუსტია, პერიფერიისკენ ძლიერდება და აჩენს გრიგალებს. ა-ის სიმაღლე რამდენიმე ათასი *კმ*-ია. ა-ში ღრუბლიანობა და ნალექი მცირეა. ხასიათდება მოწმენდილი ამინდით.

**ანტიციპაცია** (ლათ. anticipatio), წინასწარჭვრეტა, რაიმეზე შეხედულების წინასწარ შექმნა (იხ. *ანტიციპაცია* ფსიქოლოგიასა და ფილოსოფიაში); სხვაგვარი აზრით — რაიმე მოვლენის, მოქმედების და სხვ. ნაადრევი განხორციელება. მაგ., ე კ ო ნ ო მ ი კ ა შ ი — გადასახადთა ან მოსაკრეფთა კანონით გათვალისწინებულ ვადაზე ადრე აკრეფა; მ ე დ ი ც ი ნ ა შ ი — ავადმყოფობის ნიშნების გამოვლენა უფრო ადრე, ვიდრე ჩვეულებრივ ხდება.

**ანტიციპაცია** ფ ს ი ქ ო ლ ო გ ი ა ს ა და ფ ი ლ ო ს ო ფ ი ა შ ი, ფსიქოლოგიაში — წინწასწრებული მოქმედება. იგი შეიძლება მდგომარეობდეს მოსალოდნელი მასტიმულირებელი სიტუაციისადმი წინასწარ შეგუებაში, შეწყობაში ან მის მიმართ გარკვეული ფორმის მოქმედების მზაობის — განწყობის შემუშავებაში. ა. ნიშნავს აგრეთვე მოცემული ნაწილების მიხედვით მთლიანის წინასწარ გათვალისწინებას (მაგ., აზროვნების დროს, როგორც წესი, ადგილი აქვს გარკვეული ელემენტების საფუძველზე ანტიციპატორული სქემის ორგანიზაციას) ა-იდან ნაწარმოები ზედსართავი სხვადასხვა მნიშვნელობებს განსაზღვრავს: ანტიციპატორული მეთოდი — პასუხის აღძვრის მეთოდი; ანტიციპატორული დონე — პრეტენზიის დონე; ანტიციპატორული ხატი — აღქმამდელი წარმოსახვა; ანტიციპატორული მოქმედება (რეაქცია): 1. ადაპტაციური რეაქცია, წინმსწრები იმ სტიმულაციისა, რ-საც შეესატყვისება ადაპტაცია (ანტიციპატორული რეაქციები დადასტურებული იყო დაბალ უხერხემლოებთანაც); 2. სპეციფ. მასტიმულირებელი სიტუაციის აღმოცენებამდე ზოგადი სიტუაციით აღძრული მიზანშეწონილი მოქმედება; 3. ნაწილობრივი მოქმედება, როდესაც სრული მოძრაობა შეფერხებულია (მაგ., დასაწერის შესახებ ფიქრის დროს კალმისტრის ტრიალი ხელში, არასრული წერითი მოძრაობანი); აზრის, წარმოსახვის საფუძველზე წინწასწრებული მოქმედება (მაგ., მორბენალი შეიძლება გაიქცეს სასტარტო დამბაჩის გასროლამდე); 4. მოსამზადებელი მოქმედება, რაც ინდივიდს საბოლოო მოქმედებასთან აახლოებს (მაგ., ჭამის წინ საკვების დაჭრა).

ა. ფილოსოფიაში — მომავალი მოვლენების წინასწარჭვრეტა. კანტამდელ ფილოსოფოსებთან აღნიშნავდა ჰიპოთეზას. *კანტთან* აღქმის ა არის განსჯის ერთ-ერთი ძირითადი დებულება: რეალურს, რ-იც შეგრძნების საგანია, აქვს ინტენსიური სიდიდე ანუ ხარისხი. ამის საფუძველზე აზროვნებას შესწევს უნარი დაადგინოს რაიმე აპრიორულად საგნის შესახებ, რ-იც თავისთავად ემპირიულია. ა. ლოგიკაში — დროებით დასაბუთებულად მიჩნევა წინამძღვრისა (დებულების), რ-ის დასაბუთებაც შემდგომ არის ნავარაუდევი. *ა. ფრანგიშვილი, ო. ჯულელი.*

**ანტიჰისტამინური პრეპარატები,** ნივთიერებანი, რ-ებიც დამთრგუნველად მოქმედებენ უჯრედებსა და ქსოვილებში შემავალ ბიოლოგიურად აქტიურ ნივთიერებაზე — თავისუფალ *ჰისტამინზე*. ა. პ. ხსნის ჰისტამინით გამოწვეულ ბრონქების და ნაწლავების სპაზმს, ამცირებს კაპილარის კედლის შეღწევადობას, აფერხებს ქსოვილების შეშუპებას და ამსუბუქებს ალერგიული რეაქციის მიმდინარეობას. ა. პ-ის მოქმედების მექანიზმი საბოლოოდ დადგენილი არ არის. ცნობილია, რომ ა. პ. აძლიერებს ჰ ი ს ტ ა მ ი ნ ა ზ ი ს (ჰისტამინის დამშლელი ფერმენტი) აქტივობას, გამოდევნის ჰისტამინს ქსოვილებიდან და ახდენს ჯირკვლების უჯრედებისა და გლუვი კუნთების ბოჭკოების რეცეპტორების ბლოკირებას. მრავალი ა. პ. დამთრგუნველად მოქმედებს ცენტრ. ნერვულ სისტემაზე, აქვს ძილისმომგვრელი თვისება, აძლიერებს სანარკოზო და საანესთეზიო ნივთიერებათა მოქმედებას, დაბლა სწევს სხეულის ტემპრას, აყუჩებს ტკივილს, ანელებს ანთებითს პროცესს, პირღებინებას და სხვ. ეს თვისებები უფრო დიმედროლს აქვს, შედარებით სუსტია სუპრასტინი. ზოგიერთი ა. პ., მაგ., დიაზოლინი, ნერვულ სისტემაზე დამთრგუნველად არ მოქმედებს. ა. პ-ს იყენებენ ალერგიულ დაავადებათა დროს, მენიერის დაავადებისას. დიმედროლი და დიპრაზინი იხმარება ზღვისა და ჰაერის ავადმყოფობის პროფილაქტიკისათვის, პარკინსონიზმის, ქორეის, სხივური დაავადების სამკურნალოდ და სხვ. ა. პ-ის უმრავლესობის მიღება არ შეიძლება ისეთი სამუშაოს შესრულების დროს (მაგ., მანქანის მართვა), რ-იც სწრაფ გონებრივ და ფიზ. რეაქციას საჭიროებს. ა. პ. ენიშნებათ დასალევად ან ინიექციის (კანქვეშ, კუნთებში, ვენაში) სახით.

**ანტიჰიტლერული კოალიცია,** სახელმწიფოთა კავშირი, შეიქმნა II მსოფლიო ომის (1939—45) დროს, აერთიანებდა ჰიტლერული გერმანიის, ფაშისტური იტალიის, მილიტ. იაპონიისა და მათი სატელიტების წინააღმდეგ მეომარ ქვეყნებსა და ხალხებს. ა. კ-ს საფუძველი ჩაუყარა განცხადებებმა ურთიერთდახმარების შესახებ, რ-ებიც სსრკ-ზე ჰიტლერული გერმანიის თავდასხმის შემდეგ გააკეთეს სსრკ-ის, აშშ-ის და ინგლ მთავრობებმა; ინგლ.-სსრკ-ისა და სსრკ-აშშ-ის მოლაპარაკებამ 1941 ზაფხულზე; სსრკ-ინგლ. 1941 წ. 12 ივლ. შეთანხმებამ გერმ. წინააღმდეგ ომში ერთობლივი მოქმედების შესახებ; სამი სახელმწიფოს მოსკ. თათბირმა 1941 და მოკავშირეთა შორის დადებულმა სხვა შეთანხმებებმა ფაშისტური გერმანიის ბლოკის წინააღმდეგ ომში თანამშრომლობის თაობაზე.

ა. კ-ის მთავარი ძალა გახდა საბჭოთა კავშირი, რ-მაც გადამწყვეტი როლი ითამაშა აგრესორების დამარცხებაში. სსრკ-ის ჩაბმამ ომში (1941 წ. 22 ივნ.) განაპირობა II მსოფლიო ომის ანტიფაშისტური, განმათ. ხასიათი და ფაშისტური ბლოკის განადგურება.

ომის დასასრულისათვის ა. კ-ის შემადგენლობაში იყო: ავსტრალია, არგენტინა, აშშ, ახალი ზელანდია, ბელგია, ბოლივია, ბრაზილია, გვატემალა, დანია, დიდი ბრიტანეთი, დომინიკანელთა რესპუბლიკა, ეგვიპტე, ეთიოპია, ეკვადორი, ერაყი, ვენესუელა, თურქეთი, ინდოეთი, ირანი, იუგოსლავია, კანადა, კოლუმბია, კოსტა-რიკა, კუბა, ლიბანი, ლიბერია, ლუქსემბურგი, მექსიკა, ნიდერლანდი, ნიკარაგუა, ნორვეგია, პანამა, პარაგვაი, პერუ, პოლონეთი, საბერძნეთი, სალვადორი, სამხრეთ აფრიკის კავშირი, საუდის არაბეთი, საფრანგეთი, სირია, სსრკ, ურუგვაი, ფილიპინები, ჩეხოსლოვაკია, ჩილე, ჩინეთი, ჰაიტი, ჰონდურასი.

ა. კ-ის ბუნებრივი, მებრძოლი მოკავშირე იყო *წინააღმდეგობის მოძრაობა* გერმ., იტალ. და იაპ. ოკუპანტების წინააღმდეგ. ა. კ-ს სერიოზული დახმარება გაუწია პარტიზანულმა ბრძოლამ აგრესორთა მიერ სსრკ-ის ოკუპირებულ ტერიტორიაზე და მებრძოლმა ანტიფაშისტურმა ორგანიზაციებმა, კომუნისტების ხელმძღვანელობით, ფაშისტური ბლოკის ქვეყნებში — იტალიაში, რუმინეთში, ბულგარეთში, უნგრეთში და თვით გერმანიაში.

მთელი ომის განმავლობაში ა. კ-ში ერთმანეთს უპირისპირდებოდა და ებრძოდა ორი პოლიტ. ხაზი: სსრკ ესწრაფვოდა მიეღოთ გადაწყვეტილებანი საერთო მტერზე უსწრაფესი გამარჯვების მისაღწევად და შეემუშავებინათ ომის შემდგომი მსოფლიოს მოწესრიგების დემოკრ. პრინციპები, ხოლო დასავლეთის სახელმწიფოები ცდილობდნენ იმპერიალ. ინტერესებისათვის დაემორჩილებინათ ომის მსვლელობა და ომის შემდგომი პრობლემების გადაწყვეტა. ეს ორი ხაზი უპირისპირდებოდა ერთმანეთს ომის მიზნების, სამხ. გეგმების კოორდინირების, ომის შემდგომი მშვიდობიანი მოწესრიგების ძირითადი პრინციპების განსაზღვრის, გაერთიანებული ერების ორგანიზაციის შექმნის და სხვა მნიშვნელოვან საკითხებში. აშშ-ის და ინგლ. მმართველი წრეები უხეშად არღვევდნენ სამოკავშირო ვალდებულებებს, რაც ვლინდებოდა ევროპაში მეორე ფრონტის გახსნის გაჭიანურებაში (სსრკ-ის მაქსიმალურად დასუსტების მიზნით), საბჭოთა კავშირისათვის იარაღის მოწოდების არაერთგზის დაყოვნებაში, სსრკ-ის ზურგს უკან გერმანიასთან სეპარატული ზავის დადების ცდებში და ა. შ. აშშ-ის ზოგიერთი წრეები, რ-თა აზრს სენატორი (შემდეგში პრეზიდენტი) ტრუმენი გამოხატავდა, მიზანშეწონილად მიიჩნევდნენ, რომ აშშ-ს უშუალო მონაწილეობა არ მიეღო სამხედრო მოქმედებაში, ხოლო საბჭოთა კავშირსა და გერმანიას ერთმანეთი სისხლისაგან დაეცალათ.

მიუხედავად ყოველგვარი სიძნელეებისა და დაბრკოლებებისა, სსრკ-ის მეცადინეობით ა. კ-მ შეძლო, ძირითადად წარმატებით განეხორციელებინა თავისი ამოცანები. II მსოფლიო ომის დამთავრების შემდეგ დასავლეთის სახელმწიფოების მმართველი წრეები ა. კ-ის გათიშვის გზას დაადგნენ. სსრკ-ის და ომის პროცესში შექმნილი სახ.-დემოკრ. ქვეყნების მიმართ ახორციელებდნენ ჯერ არამეგობრულ, ხოლო შემდგომში აშკარად მტრულ პოლიტიკას. საზავო ხელშეკრულებათა შემუშავება და დადება 1947 თებ. იტალიასთან, რუმინეთთან, უნგრეთთან, ბულგარეთთან, ფინეთთან იყო უკანასკნელი დიდი პოლიტიკური აქტი, რ-იც ერთობლივად განახორციელეს ა. კ-ში შემავალმა სახელმწიფოებმა.

1947 II ნახევრიდან, როცა დასავლეთის სახელმწიფოები აშკარად გადავიდნენ სსრკ-ის მიმართ მტრულ პოლიტიკაზე და კურსი აიღეს დას. გერმანიაში მილიტარიზმის აღდგენაზე, ა. კ-მ საბოლოოდ შეწყვიტა არსებობა.

**ანტიჰორმონები,** დამცველი ნივთიერებები, რ-ებსაც წარმოქმნის ორგანიზმი, თუ მასში ხანგრძლივად შეჰყავთ დიდი რაოდენობით ცილოვანი ჰორმონული პრეპარატები. ორგანიზმი არ წარმოქმნის საკუთარი ჰორმონების ა-ებს, მაგრამ შეიძლება ისეთ ნივთიერებათა სინთეზირება, რ-ებიც ორგანიზმში შეყვანისას ჰორმონების *ანტიმეტაბოლიტების* მსგავსად იმოქმედებს.



8. ანტოკოლსკი.

**ანტოკოლსკი** მარკ მათეს ძე [21. X (2. XI). 1843, ვილნიუსი,—26. VI (9. VII). 1902, ბად-ჰომბურგ-ფორ-დერ-ჰიოე, ახლა გფრ-შია], რუსი მოქანდაკე. სწავლობდა პეტერბ. სამხატვრო აკადემიაში (1862—68). მძიმე ავადმყოფობის გამო 1871-იდან იტალიაში ცხოვრობდა, 1877-იდან — პარიზში. მხატვრული სიმართლისადმი მისწრაფება და შინაარსის იდეურობა მის შემოქმედებას „პერედვიჟნიკებთან“

ახლოებს. ა. განსაკუთრებული გატაცებით ისტ. ჟანრში მუშაობდა, შექმნა რუსეთის ისტორიულ მოღვაწეთა სახეების მთელი გალერეა. ქანდაკებისათვის „ივანე მრისხანე" (ბრინჯაო, 1871, რუსული მუზეუმი, ლენინგრ.; მარმარილო, 1875, ტრეტიაკოვის გალერეა) მიენიჭა აკადემიკოსის წოდება. მისი სხვა უმთავრესი ნამუშევრებია: „პეტრე I" (თაბაშირი, 1872, დაკარგულია; ბრინჯაო, ტრეტიაკოვის გალერეა და რუსული მუზეუმი), „ქრისტე ხალხის სამსჯავროს წინაშე" (ბრინჯაო, 1874, რუსული მუზეუმი, ლენინგრ; მარმარილო, 1876, ტრეტიაკოვის გალერეა), „სოკრატეს სიკვდილი" (მარმარილო, 1876, რუსული მუზეუმი, ლენინგრ.) და სხვ.

**ანტოკოლსკი** პავლე გრიგოლის ძე [დ. 19. VI (1. VII). 1896, პეტერბურგი], რუსი საბჭ. პოეტი. სკკპ წევრი 1943-იდან. პირველი ნაწარმოები გამოაქვეყნა 1921. მის ადრეულ თხზულებებში ჭარბობდა ისტ. თემატიკა (პოემები: „რობესპიერი და გორგონა", 1928; „ფრანსუა ვიიონი", 1934 და სხვ.). ლექსების კრებულში „დიდი მანძილი" (1936), პოემებში „ოკეანე" (1950), „არბატს იქით შესახვევში" (1954) და სხვ. ასახულია საბჭ. სინამდვილე, თანამედროვე ადამიანის სულიერი სამყარო. სამამულო ომის წლებში დაწერა პატრ. ლექსები, ბალადები, პოემა „შვილი" (1943; სსრკ სახელმწ. პრემია, 1946). გამოაქვეყნა კრებული „პუშკინის შესახებ" (1960), სტატიების კრებული „პოეტთა გზები" (1965). ა. საბჭ. მთარგმნელობითი სკოლის ერთ-ერთი ფუძემდებელია. კ. ბალმონტის შემდეგ ერთ-ერთი პირველი შეუდგა „ვეფხისტყაოსნის" რუსულად თარგმნას; შექმნა ტ. ტაბიძის, ს. ჩიქოვანის, კ. კალაძის პოეტური პორტრეტები; თარგმნა დ. გურამიშვილის, ა. ჭავჭავაძის, ნ. ბარათაშვილის, ა. წერეთლისა და თანამედროვე ქართველი პოეტების ნაწარმოებები. დაჯილდოებულია 4 ორდენით

*თხზ.*: Избранное, т. 1—2, М., 1966; Побратимы. Стихи о Грузии. Из грузинских поэтов, Тб., 1963; ლექსები, თბ., 1962; შვილი, თბ., 1966.

**ანტონ I** (ერისკაცობაში — თ ე ი მ უ რ ა ზ ბ ა გ რ ა ტ ი ო ნ ი) [17 (28). X. 1720, — 1 (12). III. 1788], ქართველი საეკლესიო და სახელმწიფო მოღვაწე, საქართველოს კათალიკოსი, მწერალი, მეცნიერი. ვახტანგ VI-ის ძმის მეფე იესესა და ერეკლე I-ის ასულის ელისაბედის (ელენეს) ვაჟი. მამის გარდაცვალების შემდეგ, 1727-იდან, იზრდებოდა თელავის სასახლეში თავის ბიძაშვილთან ერეკლე II-თან ერთად. მის აღზრდაში მონაწილეობას იღებდა დავითგარეჯის წინამძღვარი არქიმანდრიტი სპირიდონი. მიიღო ფართო განათლება. დიდი საერო კარიერისათვის ამზადებდნენ; ქართლის მძლავრი თავადის გივი ამილახვრის ასულზე დანიშნეს; მაგრამ 1735 თბილისში ლაშქრით შემოსულმა თამაზ-ხანმა (*ნადირ-შაჰი*) საცოლე წაჰგვარა და სასიმამროც აიძულა უხმოდ დამორჩილებოდა მის ნებას. თავზარდაცემული ა. I ჯერ დავითგარეჯას შეეხიზნა, შემდეგ იმერეთს გადავიდა; ერთხანს რუსეთშიც იყო; 1738 კი ბერად აღიკვეცა გელათის მონასტერში ა-ის სახელით.

1739 ა. I-მა გელათის წინამძღვრობა მიიღო. 1740 ქუთაისის მიტროპოლიტი გახდა. 1743 დავითგარეჯის უდაბნოში დაბრუნდა. 1744 საქართველოს კათალიკოსად აირჩიეს. აქედან დაიწყო მისი საეკლესიო და სახელმწიფოებრივი მოღვაწეობა, რ-იც მჭიდროდ იყო დაკავშირებული საქართველოს გაძლიერებისათვის თეიმურაზ II-ისა და, განსაკუთრებით, ერეკლე II-ის ბრძოლასთან.

ა. I მტკიცედ შეუდგა ნიადაგშერყეული და შევიწროებული ქართ. ეკლესიის გაძლიერებისათვის ზრუნვას, ბრძოლას მეფისა და კათალიკოსის ძალაუფლების განსამტკიცებლად; აღადგენდა გაპარტახებულ ეკლესია-მონასტრებს; მძაფრად ილაშქრებდა სომეხ მონოფიზიტთა იმხანად განსაკუთრებით გააქტიურებული პროპაგანდისტული შემოტევების წინააღმდეგ („მზამეტყველება", 1750—52); დაიწყო სწავლა-განათლებისა და სასტამბო საქმის მოწესრიგება; გარს შემოიკრიბა საქმიანი და განათლებული ადამიანები ხელოვნებისა და მეცნიერების სხვადასხვა დარგიდან.

ა. I ევრ. ორიენტაციის მომხრე იყო და განსაკუთრებით დაუახლოვდა თბილისში მყოფ კათოლიკე მისიონერებს. ამით ისარგებლა მისმა მოწინააღმდეგე ჯგუფმა, რ-საც კარის მოძღვარი ზაქარია გაბაშვილი მეთაურობდა; ა. I-ს გაკათოლიკება შესწამეს და „მწვალებლად" აღიარეს. მცხეთის საგანგებო საეკლ. კრებამ 1755 ის კათალიკოსობიდან გადააყენა. 1756 ა. I რუსეთს გაემგზავრა, სადაც თავი იმართლა სინოდის წინაშე. 1757—62 ვლადიმირის ეპარქიის მთავარეპისკოპოსი იყო. 1763 ერეკლე II-მ რუსეთიდან დააბრუნა იგი, ხოლო საეკლ. კრებამ კვლავ აარჩია საქართველოს კათალიკოსად.

ა. I-მა განაგრძო ინტენსიური სახელმწ.-საეკლ. და სამეცნ.-ლიტ. მოღვაწეობა. 1772 ერეკლე II-მ საგანგებო მისიით გაგზავნა რუსეთში, სადაც ა. I-ის უშუალო მონაწილეობით მომზადდა ნიადაგი 1783 რუსეთ-საქართველოს ტრაქტატისათვის. მისი მეცადინეობის შედეგად 1762—63 განახლდა ვახტანგ VI-ისეული სტამბა, 1782 კი რეორგანიზებულ იქნა „ახალ სტამბად". ა. I ყოველნაირად უწყობდა ხელს კალიგრაფიული სკოლების, ბიბლიოთეკების, თეატრის შექმნას, მხატვრობის, პოეზიისა და ხელოვნების სხვა დარგების განვითარებას. მკვიდრ ნიადაგზე დააყენა განათლების საქმე; ერეკლე II-ის დახმარებით თანდათან გარდაქმნა ნახევრად კერძო ეპარქიული დაბალი სასწავლებლები სახელმწ. ტიპის სკოლებად, დიდი მონაწილეობა მიიღო ჯერ თბილისის (1755), შემდეგ კი თელავის (1782) სემინარიების დაარსებაში. ერეკლე II-თან ერთად შეიმუშავა სამი უმაღლესი სასწავლებლის დაარსების პროექტი (თბილისში, გორსა და თელავში). მან თვითონვე მოჰკიდა ხელი სახელმძღვანელოების შედგენის საქმეს, ამ მიზნით გამოიყენა თავისი ორიგ. და ნათარგმნი წიგნები „ქართული ღრამმატიკა" (1753; მეორე, მოკლე რედაქცია — 1767), სხვადასხვა ავტორის შრომები ლოგიკის, მეტაფიზიკის, ფიზიკის და სხვ. დარგებში. ამასთან, „ქართული ღრამმატიკა" პირველი სრული სასკოლო გრამატიკა და ქართული ენის პირველი გრამატიკაც არის, სადაც, მიუხედავად უცხო ენების გრამატიკათა გავლენისა და იმ შეცდომებისა, რ-თაც ა. I ვერ ასცდებოდა იმდროინდელი ენათმეცნიერული აზროვნების პირობებში, ავტორი განსაცვიფრებელი ენობრივი ინტუიციის წყალობით ამჩნევს და აღნუსხავს ქართ. ენისათვის ნიშანდობლივ მნიშვნელოვან მორფოლ. და სინტაქსურ თავისებურებებს (მაგ., სახ. და მოთხრ. ბრუნვების ფუნქციები, აკუზატივის უქონლობა, ზმნის მრავალპირიანობა). ფიზიკის პირველი ჩვენამდე მოღწეული ქართ. სახელმძღვანელოა აგრეთვე ქ. ვოლფის ნაშრომის თარგმანი („Φისიკა თეორეტიკებრი ვოლფიუსისა"), რ-ითაც ა. I თვითონ ასწავლიდა ფიზიკას თბილ. სემინარიაში (მის ლექციებს ერეკლე II-ც ესწრებოდა). მას დიდი ღვაწლი მიუძღვის ფიზიკის ქართ. ტერმინოლოგიის დადგენაში. თარგმანს დართული აქვს 246 კომენტარი, რ-ებიდანაც ჩანს, რომ ა. I ღრმად იყო განსწავლული ბუნებისმეტყველებაშიც.

ა. I-მა მდიდარი ფილოს.-თეოლოგიური და ლიტ. მემკვიდრეობა დატოვა. მან მყარ მეცნ. ნიადაგზე დააყენა ფილოს. აზროვნება საქართველოში, ხელი შეუწყო კლასიკური ხანის ტრადიციების აღორძინებას. მის დოგმატ.-პოლემიკურ თხზულებაში „მზამეტყველება" საეკლ. საკითხებთან ერთად განხილულია ფილოს. პრობლემატიკაც. „წყობილსიტყვაობაში" (50—60-იანი წწ.) ქართ. ფილოს.-თეოლოგიური აზრის განვითარების თვალსაზრისით განხილულია რუსთაველის, პეტრიწის, სარგის თმოგველის, ჩახრუხაძის, სულხან-საბა ორბელიანის მემკვიდრეობა. თხზულების ერთ-ერთი თავი — „თჳს ქართუელთა სიბრძნის-მოყუარეთა კაცთა მწიგნობართა" მოკლედ მიმოიხილავს ძვ. ქართ. სას. და საერო მწერლობას (ძირითადად XI—XVIII სს.). მის შვიდ ქვეთავში 40-მდე სას. მწერლის მოღვაწეობაა განხილული. უკანასკნელი, VIII ქვეთავი საერო მწერლობას ეხება. თუმცა ა. I-ის ზოგი ცნობა არაზუსტია, ეს ნაშრომი, როგორც ქართ. მწერლობის ისტ. შექმნის პირველი ცდა, უაღრესად საყურადღებოა. საისტ. ხასიათისაა „წყობილსიტყვაობის" V—VII თავები. ა. I-ის ენციკლოპედიურ ნაშრომში „სპეკალი" თავისებურად არის მორიგებული ეკლესია და „გარეშეთა", ე. ი. ფილოსოფოსთა, მოძღვრება; განხილულია არისტოტელეს, პლატონის, ამონიოსის, პორფირიოსის, გრიგოლ ნოსელის, იოანე დამასკელის, მაქსიმე აღმსარებლის, პროკლეს, პეტრიწის, ალბერტ დიდის და სხვ. შეხედულებები. „კატიღორია-სიმეტნე", რ-იც ა. I-მა ლოგიკის სახელმძღვანელოდ გამოიყენა, დაწერილია არისტოტელესა და პორფირიოსის შეხედულებათა ახსნა-განმარტების მიზნით. ა. I-მა ქართულად თარგმნა და კომენტარები დაურთო პორფირიოსის, ბაუმაისტერის, ვოლფის, ლაიბნიცის, აგრეთვე მხითარ სებასტიელის, სვიმონ ჯულფელისა და სხვ. ნაწარმოებებს.

ა. I-ის „ღვთისმეტყველება" (4 ტომად, დამთავრებულია 1779) გადმოკეთებული უნდა იყოს ფრანგ. საღვთისმეტყველო ენციკლოპედიიდან. ავტორს გვერდი აუვლია ყველა იმ საკითხისათვის, რ-თაც კათოლიკობა მართლმადიდებლობისაგან განსხვავდება. ა. I-ის ორიგინ. ჰაგიოგრაფიულ თხზულებათა კრებ. „მარტირიკა" წარმოადგენს „საკითხავებს" წმინდანთა დღესასწაულებზე. ამ თხზულებებს, გარდა ლიტურგიკული დანიშნულებისა, გარკვეული მხატვრული ღირებულებაც აქვს. მნიშვნელოვანია ა. I-ის ჰიმნოგრაფიული მემკვიდრეობა. ქართვ. წმინდანებისადმი მიძღვნილ იამბიკოებში (ბევრი მათგანი შეტანილია ა. I-ის მიერ შედგენილ „სადღესასწაულოში") იგი ჰიმნოგრაფიისათვის დამახასიათებელ რელიგ. თემატიკასთან ერთად ავითარებს სამოქალაქო მოტივებს, ეხმაურება თანამედროვეობის საჭირბოროტო საკითხებს. აღსანიშნავია ა. I-ის იამბიკოების გარკვეული ვერსიფიკაციული სიახლე (რითმიანი იამბიკოები). თხზავდა იამბიკური საზომისაგან განსხვავებულ ლექსებსაც. ა. I-მა წვლილი შეიტანა ქართ. ორიგინ. ჰომილეტიკის განვითარებაშიც. მისი ქადაგებები და ეპისტოლური მემკვიდრეობა გამოირჩევა მხატვრული ოსტატობით. ა. I-ს ეკუთვნის აგრეთვე საყურადღებო ისტ. ნაშრომები „მოკლე ისტორია საქართველოსი", „ქართველ მეფეთა შთამომავლობა", თარგმნა კურციუსის „ისტორია ალექსანდრე მაკედონელისა".

ა. I შეეცადა საქართველოში დაენერგა სამი სტილის თეორია, რ-ის თანახმად „მაღალ მატერიაზე" „მაღალი სტილით" უნდა ეწერათ, ისტ. თხრობა „საშუალო სტილს" მოითხოვდა, საყოფაცხოვრებო მოვლენები — „დაბალ სტილს". თვით ა. I მეტწილად „მაღალი სტილით" წერდა.


ანტონ I. მხატვარი ს. მაისაშვილი. 1970.

მის თხზულებათა ენას იოანე პეტრიწის ენის დიდი გავლენა ეტყობა.

ჯერ კიდევ 40-იანი წლებიდან ა. I-მა აღზარდა მრავალი მოწაფე-მიმდევარი და შექმნა მთელი სკოლა, რ-მაც ღრმა კვალი დაამჩნია იმდროინდელ ქართ. საზ. ცხოვრებას, აზროვნებასა და მწერლობას. ამ სკოლის წარმომადგენლები იყვნენ იონა გედევანიშვილი, ფილიპე ყაითმაზაშვილი, ამბროსი ნეკრესელი, გაიოზ და დავით რექტორები და მრავალი სხვ.

*თხზ.*: მზა-მეტყველება, პ. კარბელაშვილის რედ., ტფ., 1892; ქართული ღრამმატიკა, რ. ერისთავის გამოც., ტფ., 1885; წყობილ-სიტყუაობა, პ. იოსელიანის გამოც., ტფ., 1853.

*ლიტ.*: ბ ა ბ უ ნ ა შ ვ ი ლ ი ე., ანტონ პირველი და ქართული გრამატიკის საკითხები, თბ., 1970; კ ე კ ე ლ ი ძ ე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1960; ფ რ ა ნ გ ი შ ვ ი ლ ი ა., ნარკვევები ადამიანის ფსიქოლოგიური ცოდნის ისტორიიდან საქართველოში (XVII—XVIII სს. და XIX ს. დასაწყისი), თბ., 1959.

*ე. ბაბუნაშვილი. რ. ბარამიძე. თ. ქუკავა. ე. პარკაძე. ა. როგავა.*

**ანტონ II** (ერისკაცობაში თ ე ი მ უ რ ა ზ ბ ა გ რ ა ტ ი ო ნ ი) (8. I. 1764 — 21. XII. 1827), აღმ. საქართვ. კათალიკოს-პატრიარქი. ერეკლე II-ის ძე. განათლება მიიღო თბილ. სემინარიაში. 1783 ერეკლე II-მ გაგზავნა პეტერბურგში. ერეკლეს თხოვნით სინოდმა იქვე აკურთხა ნინოწმინდის ეპისკოპოსად. 1788 აირჩიეს აღმ. საქართვ. კათალიკოსად. 1811 რუსეთის მთავრობამ ქართ. ეკლესია სინოდს დაუქვემდებარა და კათალიკოსობა გააუქმა. იმავე წელს ა. II რუსეთში გაიწვიეს. ცხოვრობდა ნიჟნი-ნოვგოროდში (ახლანდ. გორკი). დაკრძალულია იქვე, ხარების ტაძარში.

*ლიტ.*: კ ა რ ბ ე ლ ა შ ვ ი ლ ი პ., იერარქია საქართველოს ეკლესიისა. კათალიკოსნი და მღვდელმთავარნი, თფ., 1900. *ა. როგავა.*

**ანტონ ᲒᲔᲜᲐᲗᲔᲚᲘ,** გელათის მთავარეპისკოპოსი XVI ს. II ნახ-ში; ადრე აწყურის ეპისკოპოსი (მ ა წ ყ ვ ე რ ე ლ ი); სამცხე-საათაბაგოში ოსმალთა მომძლავრების გამო იძულებული გახდა იმერეთში გადასულიყო. ა. გ. მონაწილეობდა იმერეთის მეფის ბაგრატ III-ის მიერ მოწვეულ საეკლესიო კრებაში (იხ. „*კათალიკოსთა სამართალი*"). გიორგი II-ის დროს (1565—85) ა. გ-მა შეაკეთა და მოახატვინა გელათის ღვთისმშობლის ტაძრის ჩრდ. კარიბჭე, რ-ის კედლებს დღესაც ამკობს იმდროინდელი ფრესკები და წარწერები. სამხრეთის კედლის ასომთავრულ წარწერაში იხსენიება ა. გ.

*ლიტ.*: ლ ო მ ი ნ ა ძ ე ბ., გელათი, თბ., 1955. *ბ. ლომინაძე.*

**ანტონ ᲒᲜᲝᲚᲘᲡᲗᲐᲕᲘᲡᲫᲔ,** XII—XIII სს. საქართვ. პოლიტ. და საეკლ. მოღვაწე, ჭყონდიდელ-მწიგნობართუხუცესი. თამარის მეფობის პირველ წლებში ვაზირობა წაართვა მიქელ კათალიკოსმა. ა. გ. ბერად შედგა დავითგარეჯის მონასტერში. მიქელის სიკვდილის შემდეგ თამარმა კვლავ მიიწვია და ჭყონდიდელ-მწიგნობართუხუცესობის გარდა, სამთავნელობაც (სამთავისის ეპისკოპოსობა) მისცა. მონაწილეობდა *შამქორის ბრძოლაში* (1195). ზრუნავდა სამეფო მონასტრებზე (შიომღვიმე, დავითგარეჯა, ვარძია, გელათი). თამარ მეფის 1201 სიგელიდან ვგებულობთ, რომ ანტონს სხალტბიდან შიომღვიმის მონასტერში წყალსადენი გაუყვანია. ვაჰანის მონასტრის წარწერა გვამცნობს, რომ ა. გ-ს ამ მონასტრისათვის ზღუდე აუგია. ამის შემდეგ წყაროებში აღარ იხსენიება.

*წყარო*: ბ ა ს ი ლ ი ე ზ ო ს მ ო ძ ღ ვ ა რ ი, ცხოვრება მეფეთ-მეფისა თამარისი, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 2, თბ., 1959; ისტორიანი და აზმანი შარავანდედთანი, იქვე.

*ნ. შოშიაშვილი.*

**ᲐᲜᲢᲝᲜᲔᲚᲝ ᲓᲐ ᲛᲔᲡᲘᲜᲐ** (Antonello da Messina) (დაახლ. 1430, მესინა, — 14 და 25 შორის II. 1479, იქვე), ადრინდ. აღორძინების ხანის იტალიელი ფერმწერი. ვარაუდობენ, რომ ნეაპოლელი მხატვრის კოლანტონიოს მოწაფე იყო. ძირითადად მუშაობდა მესინაში. როგორც მხატვარი ჩამოყალიბდა ნიდერლანდელი ფერმწერების იან ვან *ეიკისა* და ვან დერ *ვეიდენის* გავლენით, რ-თაგანაც გადაიღო ზეთის ფერწერის ტექნიკა. მისი ნამუშევრებისათვის დამახასიათებელია კლასიკური წონასწორობა და სიმშვიდე. ა. და მ-ს დიდი ღვაწლი მიუძღვის აღორძინების ეპოქის რეალისტური პორტრეტის ჟანრის ჩამოყალიბებაში. მისი მთავარი ნამუშევრებია: „ჯვარცმა" (დაახლ. 1450—55, რუმინეთის სრ ხელოვნ. მუზეუმი), „წმ. იერონიმე" (დაახლ. 1455—60; ბრიტ. ეროვნული გალერეა, ლონდონი), „წმ. სებასტიანე" (1476, დრეზდენის სურათების გალერეა).



ა ნ ტ ო ნ ე ლ ო  დ ა  მ ე ს ი ნ ა. «წმ. სებასტიანე». 1476. სურათების გალერეა. დრეზდენი.

**ᲐᲜᲢᲝᲜᲔᲡᲙᲣ** (Antonescu) იონ (14. VI. 1882, პიტეშტი, — 1. VI. 1946, ბუქარესტი), რუმინეთის სამხ.-ფაშისტი დიქტატორი 1940—44, გენერალი. 1919 მონაწილეობდა ინტერვენციაში უნგრეთის საბჭ. რესპ. წინააღმდეგ. 1933 იყო რუმინ. გენშტაბის უფროსი, 1937—38 — თავდაცვის მინისტრი. 1940 სექტ. *რკინის გვარდიის* დახმარებით ხელში ჩაიგდო ძალაუფლება. მიიღო „კონდუკატორის" — სახელმწიფოს ბელადის — ტიტული. ა-ს მთავრობამ ჩაბაა რუმინეთი სსრკ-ის წინააღმდეგ ომში (1941). 1944 წ. 23 აგვ. რუმინ. სახ. აჯანყების შემდეგ ა. დააპატიმრეს და როგორც სამხ. დამნაშავე ბუქარესტის სახ. ტრიბუნალის განაჩენით 1946 სიკვდილით დასაჯეს.

**ᲐᲜᲢᲝᲜᲘ ᲓᲘᲓᲘ** (კომა, შუა ეგვიპტე, დაახლ. 250—356), წმინდანად წოდებული ქრისტიანი განდეგილი. დაიბადა შეძლებული ქრისტიანი კოპტის ოჯახში. ა. დ-მა ქონება გლახაკებს დაურიგა და 20 წლისა უდაბნოში წითელი ზღვის ახლოს დასახლდა. ქრისტ. ეკლესია ა. დ-ს მონაზვნური ცხოვრების ფუძემდებლად მიიჩნევს. უწოდებენ „მონაზვნობის მამას". ითვლება შინაური პირუტყვის მფარველად (მოხსენიების დღე 17 იანვ.). ა. დ-ის ცხოვრება აღწერა ათანასი ალექსანდრიელმა. მისი სახე აისახა მხატვრულ ლიტ-რასა (გ. ფლობერის „წმინდა ანტონის ცდუნება") და მხატვრობაში.

ძველადვე უთარგმნიათ ქართულად ა. დ-ის „სწავლანი" და შვიდი ეპისტოლე (კოპტურ ენაზეა მიწერილი ეგვიპტის სხვადასხვა მონასტრისადმი). ჩვენამდე მოღწეულია „სწავლანის" ქართ. თარგმანის რამდენიმე რედაქცია. უძველესი ქართ. თარგმანი შემოუნახავს ქართულ „მრავალთავებს" (ხელნაწერთა ინ-ტის ფონდი A—95, A—1109). ა. დ-ის „სწავლანი" შესულა „მამათა სწავლანის" კრებულშიც („Apophthegmata Patrum"). ქართ. ენაზე არსებობს ამ კრებულის სამი თარგმანი, მათგან ორი გამოცემულია.

*გამოც.*: G a r i t t e J., Lettres de S. Antoine. Version géorgienne et fragments coptes. Testi, «Corpus Scriptorum Christianorum Orientalium», v. 148—149 (Iber. 5—6), Louvain, 1955; შუა საუკუნეთა ნოველების ძველი ქართული თარგმანები, მ. დვალის გამოც., [ტ.] 1—2, თბ., 1966—74.

*ლიტ.*: ა თ ა ნ ა ს ე  ა ლ ე ქ ს ა ნ დ რ ი ე ლ ი, ცხოვრებაჲ წმიდისა ანტონისი, ვ. იმნაიშვილის გამოც., თბ., 1970; A l t a n e r B., S t u i b e r A., Patrologie, Leben, Schriften und Lehre der Kirchenväter, 7-te völlig neubearb. Aufl., Freiburg, Basel, Wien, 1966, S. 261—262.

**ᲐᲜᲢᲝᲜᲘᲛᲔᲑᲘ** (ფრანგ. antonyme), საპირისპირო მნიშვნელობის მქონე სიტყვები. მაგ., მაღალი — დაბალი, კარგი — ცუდი, ზევით — ქვევით, აინთება — ჩაქრება. ჩვეულებრივ ა. სხვადასხვა ფუძის სიტყვებია. ზოგი ენათმეცნიერი ა-დ თვლის ისეთ წყვილებსაც, რ-ებიც აფიქსის მნიშვნელობით უპირისპირდება ერთმანეთს (ასწევს — დასწევს, შედის — გადის, მარილიანი — უმარილო). სიტყვის სხვადასხვა მნიშვნელობას სხვადასხვა ა. შეესაბამება: ხშირი (სქუმრობა) — იშვიათი; ხშირი (ტყე) — მეჩხერი; დახურავს (კარს), — გააღებს; დახურავს (წიგნს) — გადაშლის. პოეტურ ან ორატორულ მეტყველებაში ა-ზე იგება *ანტითეზა*, აგრეთვე *ოქსიმორონი*.

*ლიტ.*: კ ვ ი რ ი კ ა შ ვ ი ლ ი ც., ანტონიმიის სტრუქტურული დახასიათება, კრ.: თბილისის უნივერსიტეტი — გიორგი ახვლედიანს, თბ., 1969.

**ᲐᲜᲢᲝᲜᲘᲜᲔᲑᲘ** (Antonini), რომის საიმპ. დინასტია 96—192. სახელი *ანტონინუს პიუსის* მიხედვით ეწოდა. დამფუძნებელია იმპერატორი ნერვა (96—98). ა-ის სხვა წარმომადგენლები არიან: ტრაიანე (98—117), ადრიანე (117—138), მარკუს ავრელიუსი (161—180) და კომოდუსი (180—192). მათი მმართველობის პერიოდში იმპერიამ გარკვეულ პოლიტ. სტაბილურობას მიაღწია; არმიის გაძლიერება, რომის მოქალაქის წოდების უხვად გაცემა, პროვინციების ეკონ. და კულტ. განვითარება — საერთო კეთილდღეობისა და აყვავების მაჩვენებელი იყო. ა. ატარებდნენ ენერგიულ საგარეო პოლიტიკას; იმპერიას შემოუერთეს ახალი ტერიტორიები: დაკია და არაბეთი (106), სომხეთისა და მესოპოტამიის მიწები (114—115); სენატორული ისტორიოგრაფია „ა-ის საუკუნეს" მაღალ შეფასებას აძლევდა და მიაჩნდა, რომ ა-მა შეძლეს „მონარქიისა და თავისუფლების შეთავსება": ა-ის დინასტიის მმართველობის დასასრულიდან იწყება რომის იმპერიის ისტ. ახალი პერიოდი, ე. წ. III ს. კრიზისი.

*ლიტ.*: Г р и м м Э. Д., Исследования по истории развития римской императорской власти, т. 2, СПб, 1901.

**ᲐᲜᲢᲝᲜᲘᲜᲘᲐᲜᲘ** (Antoniniani), რომაული ვერცხლის მონეტა (წონა 4,7—5,3 გ), მოჭრილი *დენარის* გაუფასურებასთან დაკავშირებით იმპ. კარაკალას მიერ (214). ა-ის შუბლზე გამოსახულია რომის იმპერატორი ან დედოფალი. ზურგზე სხვადასხვა გამოსახულებაა. ა-ის ემისია IV ს. დასაწყისამდე გრძელდებოდა. საქართველოში მრავლად არის აღმოჩენილი ბიზანტიის ნაქალაქარის ტერიტორიაზე.

*გ დუნდუა.*

**ᲐᲜᲢᲝᲜᲘᲜᲣᲡ ᲞᲘᲣᲡᲘ,** ა ნ ტ ო ნ ი ნ უ ს  ტ ი ტ უ ს  ა ვ რ ე ლ ი უ ს  ფ უ ლ ვ უ ს  პ ი უ ს ი (Antoninus Titus Aurelius Fulvus Pius) (19. IX. 86, ლანუვიუმი, — 7. III. 161), რომის იმპერატორი 138-იდან. დაიბადა სენატორის ოჯახში. კონსულად იყო 120, აზიის პროკონსულად 135—36; იმპ. *ადრიანემ* იშვილა და თავის მემკვიდრედ გამოაცხადა. 138 მიიღო — „პიუსის" (ღვთისმოსავი) ოფიც. წოდება. ა. პ-ის დროს სახელმწიფო გაძლიერდა პოლიტიკურად და ეკონომიურად. მოწესრიგდა პროვინციების მმართველობა. ა. პ-ის ღონისძიებებიდან განსაკუთრებით საყურადღებოა კანონი, რ-ითაც ისჯებოდა მონის მკვლელი მონათმფლობელი და იძულების წესით იყიდებოდნენ ულმობელ მეპატრონეთა მონები. ა. პ-მა მიიღო „სამშობლოს მამის" წოდება. ატარებდა მშვიდობიან საგარეო პოლიტიკას. გაამაგრა სახელმწ. საზღვრები („ანტონიუსის კედელი" ბრიტანეთში). იცავდა სენატორული არისტოკრ. და მქონებელი კლასების ინტერესებს., რამაც გამოიწვია აჯანყება რომის პროვინციებში (ეგვიპტეში, დაკიაში, აქაიაში, იუდეაში). 147 ა. პ-მა მოაწყო დიდი ზეიმი რომის დაარსების 900 წლისთავის აღსანიშნავად. *რ. გოგოლაშვილი.*



ანტონინუს პიუსი. მარმარილო. II ს. II ნახევარი. ერმიტაჟი. ლენინგრადი.

**ᲐᲜᲢᲝᲜᲘᲝᲜᲘ** (Antonioni) მიქელანჯელო (დ. 29. IX. 1912, ფერარა), იტალ.

კინორეჟისორი. 30-იან წლებში მოღვაწეობა დაიწყო როგორც კინოკრიტიკოსმა და სცენარისტმა. 1943—50 მუშაობდა დოკუმენტური კინოს რეჟისორად (გადაიღო ფილმები: „მდინარე პოს ნაპირების ხალხი", 1947; „ქუჩის მგველები", 1948 და სხვ.). ა-ის პირველი მხატვრული ფილმია „ერთი სიყვარულის ქრონიკა" (1950). მისი ფილმების მთავარი თემაა ადამიანის მარტოობა თანამედროვე ბურჟ. საზ-ბაში. ა-ის სტილისათვის დამახასიათებელია მოქმედების შენელებული რიტმი, კადრის შინაგანი დაძაბულობა, გამოსახულების გრაფ. სიმკაცრე, დრამატული სახის მოდუნება. გადაიღო ფილმები: „მეგობარი ქალები" (1955, ვერცხლის ლომის პრიზი, ვენეციის XVI საერთაშორისო კინოფესტივალი), „სასოწარკვეთა" (1957, პრემია, ლოკარნოს X საერთაშორისო კინოფესტივალი), „თავგადასავალი" (1959, პრემია, კანის XIII საერთაშორისო კინოფესტივალი), „ღამე" (1960), „დაბნელება" (1962), „წითელი უდაბნო" (1964, I პრემია, ვენეციის XXV საერთაშორისო კინოფესტივალი), „ბლოუ აპი" (1967), „ზაბრისკი პოინტი" (1970, აშშ ნაწარმოები), რ-შიც ჩვეული ოსტატობითა და ლირიზმით გადმოსცემს ამერიკის თანამედროვე ცხოვრების უარყოფით მხარეებს.

*ლიტ.*: Караганов А., Встречи в Италии, «Искусство кино», 1965, № 3; Туровская М., М. Антониони..., იქვე, 1962, № 6; Capri F., Michelangelo Antonioni, Parma, 1958; Leprohon P., Michelangelo Antonioni [P., 1961].


კადრი ფილმიდან «დაბნელება». რეჟისორი მ. ანტონიონი.

**ანტონიუსი** მარკუს (Antonius), მარკუს ანტონიუსი (დაახლ. ძვ. წ. 83—30), რომაელი მხედართმთავარი და პოლიტ. მოღვაწე. თავი გამოიჩინა პალესტინისა და ეგვიპტის წინააღმდეგ ომში (57 — 55) როგორც კავალერიის მეთაურმა. ძვ. წ. 54-იდან იულიუს კეისრის მთავარსარდლობით იბრძოდა გალიაში. 49 იყო სახალხო ტრიბუნი. დიდი როლი ითამაშა კეისრის მეტოქეთა (განსაკუთრებით პომპეიუსის) განადგურებაში. *ფარსალოსის ბრძოლაში* სარდლობდა კეისრის კავალერიას. 44 კეისართან ერთად აირჩიეს კონსულად. კეისრის მოკვლის შემდეგ სენატთან შერიგების გზას დაადგა, მაგრამ, როგორც ერთპიროვნული დიქტატურის აშკარა პრეტენდენტი, მაინც შეეჯახა სენატის ჯარების და დამარცხდა (43). იმავე წელს კეისრის ვეტერან-ლეგიონერთა მხარდაჭერით „რესპუბლიკური" სენატის წინააღმდეგ კავშირი შეკრა ოქტავიანესთან და ლეპიდუსთან (მეორე ტრიუმვირატი). ა. გახდა საშინელი ტერორის ინიციატორი რომში. მრავალთა შორის მის სისასტიკეს შეეწირა *ციცერონი*. 42 ა. იყო ქ. ფილიპესთან (მაკედონიაში) „უკანასკნელი რესპუბლიკელების" (ბრუტუსი, კასიუსი) და მათ მიმდევართა განადგურების მთავარი მონაწილე. მალე რომის სახელმწიფო ფაქტობრივად ოქტავიანემ და ა-მ გაიყვეს. ა. აღმ. ნაწილს განაგებდა და, ეგვ. დედოფალ *კლეოპატრასთან* გამიჯნურებული, ალექსანდრიაში სახლობდა. რამდენჯერმე წარუმატებლად ილაშქრა *პართიის სამეფოში*. 34 მოახერხა სომხეთის შემოერთება. ა-სა და ოქტავიანეს შორის ერთპიროვნული ძალაუფლებისათვის ფარული ჭიდილი აშკარა განხეთქილებაში გადაიზარდა (სენატმა ომი გამოუცხადა კლეოპატრას). ბრძოლა მოხდა ძვ. წ. 31, აქციუმის კონცხთან (საბერძნ. დას. სანაპირო). ა-მა ბრძოლის ველი ნაადრევად მიატოვა (იხ. *აქციუმის ბრძოლა*) და ეგვიპტეში გადავიდა. როცა ოქტავიანეს ჯარები ეგვიპტეში შეიჭრნენ, ა-მა თავი მოიკლა.

*წყარო*: პლუტარქე, რჩეული პარალელური ბიოგრაფიები, თარგმ. და კომენტ. ა. ურუშაძისა, [წგ.] 1, თბ., 1957; Аппиан, Гражданские войны, пер. с греч., [Л.], 1935.

*ლიტ.*: სანიკიძე ლ., რომის იმპერია, ნაკვ. 1, თბ., 1969; Lindsay J., Marc Antony, his world and his contemporaries, L., 1936.

*ლ. სანიკიძე.*

**ანტონ მარტყოფელი,** მარტყოფის მონასტრის დამაარსებელი, ერთი ასურელი მამათაგანი. საქართველოში მოვიდა ქ. ედესიდან VI ს. შუა წლებში. განმარტოებით ცხოვრების გამო უწოდეს „მარტომყოფელი". ფიქრობენ, რომ მისი სახელისაგან წარმოდგა სოფ. მარტყოფის სახელწოდება. ა. მ-მა საქართველოში სამისიონერო მოგზაურობის დროს მრავალი წარმართი გააქრისტიანა. მას ძველთაგანვე მიაწერდნენ ქ. ედესიდან ხელთუქმნელი საუფლო ხატის ჩამოტანას და ამას განსაკუთრებულ ეროვნ. დამსახურებად უთვლიდნენ. ეს ლეგენდა ფართოდ გამოიყენა კათალიკოსმა *არსენ ბულმაისიმისძემ* თავის პატრ. ჰიმნოგრაფიაში. ცნობები ა. მ-ის შესახებ ჩართულია სხვა ასურელ მამათა ცხოვრებაში. ცალკე თხზულება მის შესახებ (გადაკეთებული XII—XIII სს.) ჩართულია „ქართლის ცხოვრების" ანასეულ ნუსხაში (XV ს.).

*წყარო*: ასურელ მოღვაწეთა ცხოვრების წიგნთა ძველი რედაქციები, ილ. აბულაძის გამოც., თბ., 1955; ძველი ქართული აგიოგრაფიული ლიტერატურის ძეგლები, წგ. 4, თბ., 1968.

*ლიტ.*: კეკელიძე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1960; ჯავახიშვილი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგ. 1, თბ., 1951.

*ბ. ლომინაძე.*

**ანტონოვი** ალექსი ინოკენტის ძე (15. IX. 1896, ქ. გროდნო, — 18. VI. 1962, ქ. მოსკოვი), საბჭოთა სამხ. მოღვაწე, არმიის გენერალი (1943). სკკპ წევრი 1928-იდან. დაიბადა ოფიცრის ოჯახში. მონაწილეობდა I მსოფლიო ომში პრაპორშჩიკის ჩინით. 1919-იდან მსახურობდა საბჭოთა არმიაში. მონაწილეობდა სამოქალაქო ომში. იბრძოდა სამხრ. ფრონტზე, იყო ბრიგადის შტაბის უფროსი. სამოქალაქო ომის შემდეგ განვლო გზა ბრიგადის შტაბის უფროსიდან სამხ. ოლქის შტაბის უფროსამდე. 1931 დაამთავრა ფრუნზეს სახ. სამხ. აკადემია, 1937—გენშტაბის აკადემია. 1941 აგვისტოდან ა-ს ეკავა სამხრეთის, ჩრდ. კავკ., ამიერკავკ. ფრონტებისა და შავიზღვისპირეთის ჯარების ჯგუფის შტაბის უფროსის თანამდებობები. 1942 დეკ-იდან ა. იყო შეიარაღებული ძალების გენშტაბის უფროსის პირველი მოადგილე. 1945 თებ-იდან — გენშტაბის უფროსი. მონაწილეობდა იალტისა და პოტსდამის კონფერენციებში. 1946 მარტიდან იყო გენშტაბის უფროსის პირველი მოადგილე. 1948-იდან ამიერკავკ. სამხ. ოლქის ჯარების სარდლის მოადგილე, შემდეგ — სარდალი. 1954 აპრილიდან — გენშტაბის უფროსის პირველი მოადგილე. 1955 მაისიდან ვარშავის ხელშეკრულების ქვეყნების გაერთ. შეიარაღებული ძალების შტაბის უფროსი. დაჯილდოებულია „გამარჯვების" ორდენით, 3 ლენინის ორდენით, მრავალი საბჭ. და უცხოური ორდენითა და მედლით. იყო სსრკ. II—VI მოწვევის უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დასაფლავებულია წითელ მოედანზე.


ა. ანტონოვი.

**ანტონოვი** ზურაბ ნაზარის ძე [9 (21). II. 1820, გორი, — 9/13 (25). XII. 1854, თბილისი], ქართველი დრამატურგი. დაიბადა წვრილი ვაჭრის ოჯახში. მუშაობდა გორის სამაზრო სამმართველოში, შემდეგ — მამისეულ სავაჭროში. 1851 ჩაირიცხა გ. ერისთავის თეატრის დასში მსახიობად. იქვე დაიწყო პიესების წერა. მცირე ხნით (1854 ნოემბერი-დეკემბერი) თეატრის ხელმძღვანელიც იყო. ჩვენამდე ა-ის შვიდმა პიესამ მოაღწია: „მე მინდა კნეინა გავხდე" (1851), „განა ბიძიამ ცოლი შეირთო?" (1852), „მზის დაბნელება საქართველოში" (დაიდგა 1853, დაიბეჭდა 1876), „ქმარი ხუთი ცოლისა" (დაიდგა 1851, დაიბეჭდა 1852), „ქორწილი ხევსურთა" (1852), „ქოროღლი" (1853), „ტყვით მოგზაურობა ლიტერატორთა" (1854). ა. აგრძელებს გ. ერისთავის რეალისტურ ტრადიციებს. მის შემოქმედებაში უკვე შეიმჩნევა დრამატურგიის ერთგვარი დემოკრატიზაციის ტენდენცია: თავადაზნაურთა და ვაჭართა გვერდით მან სცენაზე გამოიყვანა გლეხობა, ქალაქის მოსახლ. დაბალი ფენები — მეზურნეები, საზანდრები, „შარლატანები". მანვე, ქართ. ლიტ-რაში პირველმა აქცია ქალაქის ქუჩა მხატვრული ასახვის ობიექტად. ამ რეალისტურ ფონზე ა. წარმოგვიდგენს XIX ს. საქართვ. ქალაქისა და სოფლის ცხოვრების ცოცხალ, კოლორიტულ სურათებს, ასახავს „ძველი" და „ახალი" თაობების ბრძოლას, დასცინის უნიათო, ყალბ პატრიოტიზმს, ცხოვრებისაგან განდგომილ ლიტერატორებს. მოხდენილმა სცენებმა, სხარტმა რეპლიკებმა, ხალისიანმა ხალხურმა იუმორმა პიესათა ხანგრძლივი სცენური სიცოცხლე და პოპულარობა განაპირობა. ა-ის ზოგი პიესა დღემდე შემორჩა ქართული თეატრის სცენას.

*თხზ.*: თხზულებანი, ტფ., 1876.

*ლიტ.*: აბრამიშვილი ე., ზურაბ ანტონოვი, ბათ., 1958; გამეზარდაშვილი დ., ნარკვევები ქართული რეალიზმის ისტორიიდან, [ტ.] 2, თბ., 1957; ზანდუკელი მ., ახალი ქართული ლიტერატურა, [ტ.] 2, თბ., 1962.

*ე. აბრამიშვილი.*

**ანტონოვი** ოლეგ კონსტანტინეს ძე [დ. 25. I (7. II). 1906, სოფ. ტროიცი, მოსკოვის გუბ.], საბჭ. ავიაკონსტრუქტორი. ტექ. მეცნ. დოქტორი, უკრ. სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1968), სოციალ. შრომის გმირი (1966). სკკპ წევრი 1945-იდან. 1946-იდან სათავეში უდგას საცდელსაკონსტრუქტორო ბიუროს. ა-ის ხელმძღვანელობით შეიქმნა მრავალი თვითმფრინავი, მ.შ. ტურბოხრახნიანი სატრანსპ. თვითმფრინავები ან—10, ან—24, ან — 12 და 80 ტ-მდე ტვირთამწეობის ან — 22. ა. არის სსრკ უმაღლესი საბჭოს V—IX მოწვევის დეპუტატი, სახელმწ. პრემიისა (1952) და ლენინური პრემიის (1962) ლაურეატი, დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, აგრეთვე სხვა ორდენებითა და მედლებით.


ო. ანტონოვი.

**ანტონოვი** სერგეი პეტრეს ძე [3 (16). V. 1915, პეტროგრადი], რუსი საბჭ. მწერალი. პირველი ლექსები 1944 გამოაქვეყნა, პირველი მოთხრობა „გაზაფხული" — 1947. ა. ლირ. ნოველის ოსტატია. მის თხზულებებს „წვიმები" (1952), „ეს მოხდა პენკოვოში" (1956), „უტვირთო რეისი" (1960), „ალიონკა" (1960), „გახეული მანეთიანი" (1966) და სხვ., რ-ებიც საბჭ. ადამიანის სულიერ სამყაროს წარმოსახავენ, ახასიათებს დახვეწილი ფსიქოლოგიზმი, მსუბუქი იუმორი, სისადავე. 1951 ა-ს მოთხრობათა კრებულისთვის „გზებზე ავტომანქანები მიდიან"

(1950) სსრკ სახელმწ. პრემია მიენიჭა. გამოქვეყნებული აქვს საყურადღებო წერილები მოთხრობის ჟანრის საკითხებზე. მისი რამდენიმე მოთხრობის მიხედვით გადაღებულია მხატვრული ფილმები. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით.

**ანტონოვიჩი** (ნამდვ. გვარი ა ნ ტ ო ნ ო ვ ი ჩ-ბ უ დ კ ო) დანიელ ისიდორეს ძე [დ. 10 (22). XII. 1889, ბელოპოლიე, ხარკოვის გუბ.], უკრ. საბჭ. მსახიობი. სსრკ სახ. არტისტი (1954), სკკპ წევრი 1944-იდან. სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1948). დაამთავრა ლისენკოს სახ. კიევის მუს.-დრამ. ინ-ტი (1919). 1920-იდან მუშაობდა კიევისა და მოსკ. თეატრებში. 1926-იდან ხარკოვის შევჩენკოს სახ. თეატრის (ყოფილი „ბერეზილის") მსახიობია. ა-მა პირველმა შექმნა ბოლშევიკის სახე უკრ. სცენაზე. როლები: გაიდაი, ბერესტი, მაკარი (კორნეიჩუკის „ესკადრის დაღუპვა", „პლატონ კრეჩეტი", „მაკარ დუბრავა"), ოტელო (შექსპირის „ოტელო") და სხვ. მონაწილეობდა კინოფილმებში: „ჯავშნოსანი პოტიომკინი", „გაფიცვა". პედ. მოღვაწეობას ეწევა ხარკოვის თეატრ. ინ-ტში (1957-იდან პროფესორია), დაჯილდოებულია ლენინის ორდენითა და ორი სხვა ორდენით.



დ. ანტონოვიჩი.

**ანტონოვიჩი** ვლადიმერ ბონიფატის ძე [18. II (2. III). 1834, მახნოვკა, ბერდიჩევის მაზრა, კიევის გუბ., — 8(21). III. 1908, კიევი], უკრ. ისტორიკოსი, არქეოლოგი, ეთნოგრაფი, უკრ. ბურჟ. ისტორიოგრაფიის ერთ-ერთი ფუძემდებელი. კიევის უნ-ტის რუს. ისტ. პროფესორი (1878). ხელმძღვანელობდა „სამხრეთ-დასავლეთ რუსეთის არქივის" გამოცემას. ა-ის მრავალრიცხოვანი ნაშრომებიდან აღსანიშნავია „დასავლეთ და სამხრეთ-დასავლეთ რუსეთის ისტორიის მონოგრაფიები" (ტ. 1, 1885), „სამხრეთ-დასავლეთ მხარის სიძველეები. გათხრები დრევლიანთა ქვეყანაში" (1893), კიევისა (1895) და ვოლინის (1900) გუბერნიების „არქეოლოგიური რუკები" და სხვ.

ა. იდეალ. პოზიციებიდან განიხილავდა სოც. ისტორიას, ერთმანეთს უპირისპირებდა უკრ. და რუს. ხალხებს. წამოაყენა ნაციონალისტ. „თეორია" უკრ. ხალხის არაკლასობრიობისა და „დემოკრატიზმის" შესახებ.

**ანტონოვიჩი** მაქსიმ ალექსის ძე [27. IV (9. V). 1835 — 14. II. 1918], რუსი ფილოსოფოსი, კრიტიკოსი, *ჩერნიშევსკისა* და *დობროლიუბოვის* თანამებრძოლი. დაამთავრა პეტერბ. სას. აკადემია (1859), მაგრამ სას. კარიერაზე უარი თქვა და თანამშრომლობა დაიწყო ჟურნ. „სოვრემენნიკში". ფილოს. და კრიტ. სტატიებში იცავდა მატერიალიზმს, რისთვისაც იყენებდა ბუნებისმეტყველების მიღწევებს, აკრიტიკებდა *კანტს, ჰეგელს, შელინგსა* და მათს რუს მიმდევრებს, აგრეთვე *იურკევიჩისა* და გოგოცკის რელიგ.-იდეალ. შეხედულებებს, *ლავროვისა* და *მიხაილოვსკის* სლავიანოფილურ თეორიებს. ა-ის აზრით, ფილოს. ბრძოლა მჭიდროდ უკავშირდება პოლიტ. ბრძოლას. იგი ასაბუთებდა რადიკალური სოც. ცვლილებების აუცილებლობას რუსეთში. იცავდა ჩერნიშევსკის ესთეტ. თეორიას. სამოციან წლებში დაუახლოვდა პეტერბურგში მოსწავლე ქართველებს, განსაკუთრებით ნ. ნიკოლაძეს; მისი თხოვნით თანამშრომლობდა (1875—77) გაზ. „ტიფლისსკი ვესტნიკში", თანაუგრძნობდა მარქსიზმს, თუმცა ბოლომდე ვერ ჩასწვდა მის არსს და მეტაფიზ. მატერიალ. პოზიციებზე დარჩა.



ა. ანტონოვსკაია.

**ანტონოვკა,** ძვ. რუსული ზამთრის ვაშლის ჯიში. აქვს ყვითელი ფერის, ზოგჯერ მოწითალო მსხვილი ნაყოფი (145—150 გ), მომჟავო გემო და დამახასიათებელი არომატი; იყენებენ ნედლად, საკონდიტრო და საკონსერვო წარმოებაში. სხვა ჯიშებისაგან გამოირჩევა ზამთარგამძლეობით, მაღალი მოსავლით (ერთი ძირიდან 500 კგ-მდე), გავრცელებულია რსფსრ-ში (კურსკის, ორიოლის, ტულის ოლქებში და სხვ.), ბალტიისპირეთში, ბელორ., უკრ., ყაზ., ყირგ. და სხვ. რესპუბლიკებში. ცნობილია აგრეთვე ა. კ ა მ ე ნ ი ჩ კ ა, რ-ის ნაყოფი მომცროა, მოწითალო, დიდხანს ინახება, და ე ქ ვ ს ა ს გ რ ა მ ი ა ნ ი ა., ი. მიჩურინის მიერ გამოყვანილი საშემოდგომო ჯიში, რ-საც დიდი, მოთეთრო ფერის ნაყოფი აქვს. სამხრ. რ-ნებში ა. საშემოდგომო და საზაფხულო ჯიშია. საქართველოში არ არის გავრცელებული, ჩვენში „ანტონოვკას" უწოდებენ ფართოდ ცნობილ ვაშლის ჯიშს—კანადურ რენეტს.

**ანტონოვ-ოვსეენკო** (პარტ. ფსევდ. „შ ტ ი კ", ლიტ. ფსევდ. ა. გ ა ლ ს კ ი) ვლადიმერ ალექსანდრეს ძე [9 (21). III. 1883, ჩერნიგოვი, — 1939], საბჭოთა პარტიული და სახელმწიფო მოღვაწე, ოქტომბრის სოციალ. რევოლუციის აქტიური მონაწილე, ჟურნალისტი. რევ. მოძრაობაში ჩაება 1901-იდან. რსდმპ წევრი 1903-იდან. 1905—06 იყო სამხ. აჯანყებათა ერთ-ერთი ორგანიზატორი ნოვოალექსანდრიაში (პოლონეთი), სევასტოპოლში. იყო რსდმპ პეტერბ. კომიტეტის წევრი სამხ. ორგანიზაციებიდან. 1906 მიუსაჯეს სიკვდილი, რ-იც 20 წლის კატორღით შეუცვალეს. კატორღიდან გაქცევის შემდეგ განაგრძობდა პარტ. მუშაობას ფინეთში, პეტერბურგსა და მოსკოვში. 1910 საფრანგეთშია, სადაც მიემხრო მენშევიკებს. 1914 ჩამოშორდა მენშევიკებს და ემიგრაციიდან დაბრუნების შემდეგ 1917 შევიდა ბოლშევიკურ პარტიაში. 1917 ოქტ-ში იყო პეტროგრ. სამხ. რევ. კომიტეტის მდივანი, ზამთრის სასახლის აღებისა და დროებითი მთავრობის დაპატიმრების ერთ-ერთი ხელმძღვანელი. სახკომსაბჭოს პირველი შემადგენლობის წევრი. 1917 ბოლოს და 1918 დასაწყისში მეთაურობდა ატამან კალედინისა და უკრაინის ცენტრ. რადის კონტრრევ. ჯარების წინააღმდეგ მოქმედ საბჭ. ნაწილებს. 1918 იყო სამხრ. რუსეთის საბჭ. ჯარების სარდალი. 1919 უკრ. ფრონტის სარდალი, უკრ. სამხ. საქმეთა სახ. კომისარი. 1922—24 რესპ. რევ. სამხ. საბჭოს პოლიტსამმართველოს უფროსი. 1923—27 ემხრობოდა ტროცკისტულ ოპოზიციას. 1928 ჩამოშორდა მას. 1924-იდან იყო სსრკ-ის სრულუფლებიანი დიპლ. წარმომადგენელი ჩეხოსლოვაკიაში, 1928-იდან — ლიტვაში, 1930-იდან — პოლონეთში. 1934-იდან—რსფსრ პროკურორი, 1936 — 37—სსრკ გენ. კონსული ბარსელონაში.

**ანტონოვსკაია** ანა არნოლდის ასული [31. XII. 1885 (12. I. 1886), თბილისი,— 21. X. 1967, მოსკოვი], რუსი საბჭ. მწერალი. დაამთავრა მარიამის ქალთა სასწავლებელი ქ. ყარსში და გამოყენებითი ხელოვნ. სკოლა. მონაწილეობდა ამიერკავკ. 1905 რევ. მოძრაობაში. მისი ინიციატივით 1918 თბილისში შეიქმნა „არტისტერიუმი", სადაც გაერთიანდნენ შემოქმედებითი ინტელიგენციის წარმომადგენლები: ტ. ტაბიძე, ვ. გაფრინდაშვილი, ი. შარლემანი, ლ. გუდიაშვილი, ა. ბაჟბეუქ-მელიქოვი და სხვ. პირველი ნაწარმოები გამოაქვეყნა 1918. წერდა ლექსებს, ნარკვევებს, პიესებს. 20-იან წწ. მისი პიესები იდგმებოდა თბილ. რევ. თეატრის სცენაზე. 1921 ნორჩი მაყურებლისათვის ქართ. ენაზე გამოქვეყნდა პიესა „ყვავილების რევოლუცია", რ-იც იმავე წელს დაიბეჭდა კრებულში „ნორჩი ძალა". ა. ქართვ. ხალხის რევ. ბრძოლის, მენშევიკების ბატონობის, საქართველოში საბჭ. ხელისუფლების დამყარების უშუალო მოწმე იყო. ამ ისტ. მოვლენებთან დაკავშირებული შთაბეჭდილებები აისახა „ქართული ნოველების" ციკლში, ისტ.-რევ. მოთხრობაში „ბათუმის რეიდზე" (1948), რომანში „მშვიდობის ანგელოზები" (1945—46, თანაავტორი ბ. ჩორნი). საქართვ. სულიერი და მატერ. კულტ. ღრმა ცოდნითაა დაწერილი ისტ. რომანი „დიდი მოურავი" (წგნ. 1—6, 1937—58; სსრკ სახელმწ. პრემია, 1942, I წიგნისათვის „გიორგი სააკაძე"). ნაწარმოებში მაღალი მხატვრული ოსტატობით არის გამოძერწილი გიორგი სააკაძის გმირული სახე, ასახულია ქართვ. ხალხის ბრძოლა დამოუკიდებლობისათვის XVI — XVII სს-ში. რომანის საფუძველზე შეიქმნა ქართ. მხატვრული ფილმი „გიორგი სააკაძე" (I სერია 1942, II — 1943).

*თხზ.*: დიდი მოურავი, წგნ. 1—6, თბ., 1950—66.

*ლიტ.*: Т а в з и ш в и л и Г., Анна Антоновская, Тб., 1958.

**ანტონოვშჩინა,** ანტისაბჭოთა კულაკურ-ესერული ამბოხება ტამბოვის გუბერნიაში 1920—21. ამბოხებას 1918-იდან ამზადებდა ესერთა პარტია, პრაქტიკულად ხელმძღვანელობდა ესერთა პარტიის ტამბოვის საგუბერნიო არალეგალური კომიტეტი და კულაკური „მშრომელი გლეხობის კავშირი". სამხ. ხელმძღვანელი იყო ესერი ა. ანტონოვი. ამბოხება მიზნად ისახავდა საბჭ. ხელისუფლების ლიკვიდაციას და ბურჟ. წყობილების აღდგენას. ამბოხებას ტამბოვის გუბერნიაში ხელს უწყობდა შემდეგი მიზეზები: იგი ტიპობრივი გლეხური გუბერნია იყო, სადაც თითქმის არ არსებობდა სამრეწვ. პროლეტარიატი, კულაკობა კი მნიშვნელოვან ძალას წარმოადგენდა. ფრონტზე მობილიზაციის გამო მნიშვნელოვნად დასუსტდა რკპ(ბ) საგუბერნიო ორგანიზაცია. ესერებმა ისარგებლეს საბჭ. რესპ. მძიმე სამეურნეო მდგომარეობით, აგრეთვე გლეხებს შორის სასურსათო გაწერით გამოწვეული უკმაყოფილებით და ფართო ანტისაბჭ. კამპანია გააჩაღეს; წამოაყენეს ლოზუნგები: „ძირს სასურსათო გაწერა!", „გაუმარჯოს თავისუფალ ვაჭრობას!". პროვოკაციითა და იძულებით ესერებმა აიყოლიეს მშრომელი გლეხობის ნაწილი. ამბოხება დაიწყო 1920 აგვ. კირსანოვის მაზრის სოფ. კამენკაში და მალე მოედო ტამბოვის, მორშანსკის, კოზლოვის, ბორისოგლებსკის მაზრებს. 1921-თვის მეამბოხეებმა შექმნეს 2 არმია, რ-ებიც 50 ათას კაცს აერთიანებდა. მათ გადაჭრეს სამხრ.-აღმ. რკინიგზა და შეაფერხეს პურის შეზიდვა ქვეყნის ცენტრ. ოლქებში. დაკავებულ რ-ნებში ხოცავდნენ საბჭ. და პარტ. მუშაკებს, ძარცვავდნენ საბჭ. მეურნეობებს, მატარებლებს, რკინიგზის სადგურებს.

ა-ის სწრაფი ლიკვიდაციისათვის ტამბოვის გუბერნიაში ჩავიდა სრულიად რუსეთის ცაკის სრულუფლებიანი კომისია ვ. ა. ანტონოვ-ოვსეენკოს მეთაურობით და გაიგზავნა წითელი არმიის ნაწილები. ტამბოვის გუბ. ჯარების სარდლად დანიშნეს მ. ტუხაჩევსკი. ამბოხების ჩაქრობაში აქტიურად მონაწილეობდნენ გ. კოტოვსკი, ნ. კაკურინი, ი. ტიულენევი, ი. უბორევიჩი და სხვ. ვ. ი. ლენინის მითითებით ტამბოვის გუბერნიაში ვადაზე ადრე გააუქმეს სასურსათო გაწერა და სასურსათო გადასახადით შეცვალეს. ამან საფუძველი გამოაცალა მოძრაობას, ხელი შეუწყო კულაკობის იზოლაციას, მეამბოხეთა დიდმა ნაწილმა ნებაყოფლობით დაყარა იარაღი. 1921 აგვ. ამბოხება საბოლოოდ ჩააქრეს. ანტონოვი მოკლეს 1922 ივნისში.

*ლიტ.*: Д о н к о в И. П., Организация разгрома антоновщины, «Вопросы истории КПСС», 1966, № 6.

**ანტონ ქუთათელი** (ა ნ ტ ო ნ ს ა ღ ი რ ი ს ძ ე), საქართველოს საეკლესიო და სახელმწიფო მოღვაწე XII—XIII სს. მიჯნაზე, ეპისკოპოსი. „დიდად განთქმული სათნოებათა შინა და ძლიერი საქმით და სიტყვით" (ბ ა ს ი ლ ი ე ზ ო ს მ ო ძ ღ ვ ა რ ი, ცხოვრება მეფეთ-მეფისა თამარისი). ა. ქ. მონაწილეობდა თამარის მე-

ფედ კურ თხევის ცერემონიალში. ებრძოდა ცენტრ. ხელისუფლების მოწინააღმდეგე დიდგვარიან ფეოდალებს.

**ანტონ ცაგერელ-ჭყონდიდელი** (გარდ. 1815), ქართველი საეკლესიო მოღვაწე, მქადაგებელი. სამეგრელოს მთავრის ოტია დადიანის ვაჟიშვილი. 1761 მიიღო ცაგერლობა (ცაგერის ეპისკოპოსობა). 1777 დაინიშნა ჭყონდიდლად. ა. ც.-ჭ-ის ქადაგებანი ძირითადად ზნეობრივ-დოგმატ. ხასიათისაა. ეხება სოც. საკითხებსაც — გმობს გლეხთა ექსპლუატაციას. სომხურიდან გადმოაკეთა სღვთისმეტყველო თხზულება და „დიდი ლოღიკა".

*თხზ.*: ქადაგებანი, თ. ჟორდანიას გამოც., ქუთ., 1898.

*ლიტ.*: კ ე კ ე ლ ი ძ ე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1960. *ნ. მახათაძე.*

**ანტორია,** სოფელი ტყიბულის საქალაქო საბჭოში (გურნის სოფსაბჭო), მდ. ღვალვანის (წყალწითელის შენაკადი) ნაპირზე. ზ. დ. 570 *მ*, ტყიბულიდან 29 *კმ*. ციხიის კოლ-ბა (მეჩაიეობა, მეხილეობა, მესიმინდეობა, მეცხოველეობა). საშ. სკოლა სოფ. გურნში (1 *კმ*).

**ანტოფაგასტა** (Antofagasta), ქალაქი და ნავსადგური ჩრდ. ჩილეში, წყნარი ოკ. სანაპიროზე, პანამერიკულ გზატკეცილზე. ანტოფაგასტის პროვ. ადმ. ცენტრი. 133 ათ. მცხ. (1969). სარკინიგზო კვანძი. აეროპორტი ნიუ-იორკ—სანტიაგოს ტრასაზე. ა-იდან გააქვთ სპილენძი, გვარჯილა, ბოლივიაში მოპოვებული კალა, ბისმუტი, ანტიმონიუმი, ვოლფრამი, ვერცხლი, არგენტინის მარცვლეული და მეცხოველეობის პროდუქტები. თევზჭერა, გემთმშენებლობა, ლითონდამუშავება, ქიმ., კვების, სამკერვალო და ტყავ-ფეხსაცმლის მრეწვ., უნ-ტი.

**ანტრაქტი** (ფრანგ. entracte<entre შორის და acte—მოქმედება), 1. შესვენება სპექტაკლის მოქმედებებს, კონცერტის ან საცირკო წარმოდგენის განყ-ბებს შორის. 2. მუს. პიესა, რ-იც წინ უძღვის საოპერო თუ დრამ. სპექტაკლის რომელიმე აქტს ან სურათს (გარდა პირველისა). პირველი აქტის წინ შესრულებულ პიესას *უვერტიურა* ეწოდება.

**ანტრაციტი** (1962-მდე ბ ო კ ო ვ ო- ა ნ ტ რ ა ც ი ტ ი), ქალაქი (1938-იდან) უკრ. სსრ ვოროშილოვგრადის ოლქში, ანტრაციტის რ-ნის ცენტრი, რკინიგზის სადგური. 58 ათ. მცხ. (1974). ქვანახშირის მოპოვება. გამამდიდრებელი ფ-კები, საშახტო მოწყობილობის შემკეთებელი და ასფალტის ქ-ნები, კვების მრეწვ. საწარმოები. სამთო ტექნიკუმი, რევ., საბრძოლო და შრომითი დიდების მუზეუმი.

**ანტრეპრენიორი** (ფრანგ. entrepreneur—კერძო მოსაქმე), კერძო სანახაობითი დაწესებულების (თეატრი, ცირკი და სხვ.) მფლობელი, არენდატორი. გაჩნდა პროფ. თეატრ. დასების შექმნისთანავე. საქმოსანი ა-ის გარდა, რ-ისთვისაც თეატრი შემოსავლის წყარო იყო, არსებობდა აგრეთვე თეატრთან შემოქმედებითად დაკავშირებული ა., მაგ. ა.-მსახიობი ან ა.-დრამატურგი (რ. ბერბეჯი, დ. გარიკი — ინგლისი; მოლიერი — საფრანგეთი და სხვ.). XIX ს. ბოლოს და XX ს. დამდეგიდან განსაკუთრებით გაიზარდა ა.-რეჟისორის მნიშვნელობა (მ. რაინჰარდტი — გერმანია, ა. ანტუანი, ფ. ჟემიე — საფრანგეთი, ნ. სინელნიკოვი — რუსეთი და ა. შ.), ამავე დროს შემორჩნენ ა.-მსახიობები (ე. როსი, ტ. სალვინი, ე. დუზე — იტალია). საქართველოში ა-ის მოვალეობა ხშირად შეუსრულებიათ *ვ. აბაშიძეს, ვ. ალექსი-მესხიშვილს, ვ. გუნიას, ა. იმედაშვილსა* და სხვ. კაპიტალ. ქვეყნებში სახელმწ. თეატრების პარალელურად დღესაც არსებობს სხვადასხვა ფორმის ანტრეპრიზა.

**ანტრესოლი** (ფრანგ. entresol), 1. ძირითადი სართულის მოცულობაში ჩაშენებული ნახევარსართული; 2. ორ ნახევარსართულად გაყოფილი ოთახის ზედა ნაწილი; 3. თანამედროვე ბინებში ფართო, ღია თარო ან კარადა დამხმარე სადგომის ზედა ნაწილში.

**ანტრო-დელ-კორკია** (Antro del Corchia), კარსტული მღვიმე იტალიაში, აპუანის ალპებში. სიღრმე 540 *მ*, სიგრძე 1800 *მ*. მღვიმის შესასვლელი ზ. დ. 1150 *მ* სიმაღლეზეა. გამომუშავებულია მარმარილოს ზონის სინკლინურ დადაბლებაში, მეზოზოური ასაკის კირქვებსა და თაბაშირ-დოლომიტის დანაპრალიანებულ ქანებში. ა-ში მრავალი ნაღვენთი ფორმა (სტალაქტიტები და სტალაგმიტები), კარსტული ჭა, კანიონი, ნაკადი და ტბაა.

**ანტროპოვი** ალექსი პეტრეს ძე [14(25). III. 1716, პეტერბურგი,—12 (23). VI. 1795, იქვე], ფერმწერი, ერთ-ერთი პირველი რუსი პორტრეტისტი. 1732-იდან სწავლობდა პეტერბ. სამშენებლო კანცელარიაში ა. *მატვეევთან*, 1739-იდან იქვე მუშაობდა ი. *ვიშნიაკოვის* ჯგუფში. 40-იან წლებში მონაწილეობა მიიღო პეტერბ. და მოსკ. სასახლეებისა და კიევის ანდრიას ტაძრის მოხატვაში. ა-ის შემოქმედებამ გარკვეული როლი ითამაშა XVIII ს. რუს. პორტრეტული ფერწერის განვითარებაში. მისი ნამუშევრებისთვის (ა. იზმაილოვას 1759, ა. ბუტურლინას 1763, ორივე ტრეტიაკოვის გალერეა, კაზაკების ატამან ფ. კრასნოშჩოკოვის 1761, რუს. მუზეუმი, ლენინგრადი და სხვ. პორტრეტები) დამახასიათებელია სიზუსტე, ზოგჯერ დეტალების ილუზიური გამოსახვა, დეკორაციულობა, ფერადოვნება.

**ანტუანი** (Antoine) ანდრე (31. I. 1858, ლიმოჟი, — 9. X. 1943, პულიგენი), ფრანგი რეჟისორი, მსახიობი, თეატრის თეორეტიკოსი. 1887 ჩამოაყალიბა თავისუფალი თეატრი, შემდეგ 1897 — ე. წ. ანტუანის თეატრი, რ-საც 1906-მდე ხელმძღვანელობდა. 1906—14 მუშაობდა პარიზის თეატრ „ოდეონის" დირექტორად. ა. ებრძოდა მეშჩანურ დრამატურგიას, დგამდა ახალგაზრდა ფრანგ ავტორთა (ე. ბრიე, ჟ. ანსე და სხვ.) სოც. პრობლემების ამსახველ პიესებს, აგრეთვე ლ. ტოლსტოის, ი. ტურგენევის, გ. ჰაუპტმანის, ჰ. იბსენის დრამებს. იყო ე. ზოლას ესთეტ. პრინციპების მიმდევარი. ა-მა განამტკიცა რეჟისორის, როგორც სპექტაკლის სამხატვრო ორგანიზატორის, როლი, მრავალი სიახლე შეიტანა სარეჟისორო ხელოვნებაში (დაამკვიდრა ანსამბლურობა, აამაღლა სპექტაკლის დეკორაციული გაფორმების, მსახიობთან მუშაობის კულტურა). „*კომედი ფრანსეზის*" სცენაზე გაბატონებულ აქტიორული შესრულების პირობით დეკლამაციურ მანერას მან დაუპირისპირა ბუნებრიობა, ფსიქოლ. სიმართლე, ზოგჯერ ნატურალიზმამდე მისული რეალიზმი. 1914-იდან ა-მა თავი დაანება თეატრში პრაქტ. მოღვაწეობას და მას შემდეგ მხოლოდ კინოსა და თეატრ. კრიტიკაში მუშაობდა. მისმა შემოქმედებამ დიდი გავლენა მოახდინა ფრანგ. და მსოფლიო თეატრის განვითარებაზე.

*თხზ.*: Дневники директора театра, сокр. пер. с франц., под общей ред. А. А. Гвоздева, М.—Л., 1939.

*ლიტ.*: Г в о з д е в А. А., Западноевропейский театр на рубеже XIX и XX столетий. Очерки, М.—Л., 1939; Л у н а ч а р с к и й А. В., О театре и драматургии, Избр. статьи, т. 2, М., 1958, с. 174—178. *ე. შაფათავა.*

**ანტურაჟი** (ფრანგ. antourage), გარემოცვა, გარემო პირობების ერთობლიობა.

**ანუ** (შუმერული ან—ცა), შუამდინარული (ბაბილონის) პანთეონის უზენაესი ღვთაება (იხ. *ბაბილონურ-ასურული კულტურა*), რ-იც, სამყაროს შექმნის მითის მიხედვით, დასაბამიერი წყლებიდან წარმოდგება. ა-ს ბინა მესამე ცაზე უდევს, მისი სიმბოლოა თავზე ყანწდადგმული საკურთხეველი, წმინდა რიცხვი 60 (სრული რიცხვი), წმინდა ცხოველი—ზეციური ხარი. ა-ს მთავარი ტაძარი იყო ეანას ტაძარი *ურუქში*.

*ლიტ.*: H o o k e S. H., Babylonian and Assyrian religion, Oxf., 1962; T a l l q u i s t A., Akkadische Götterepitheta, Hels., 1938. *ზ. კიკნაძე.*

**ანუარხუ,** სოფელი აფხ. ასსრ ოჩამჩირის რ-ნში (ტამიშის სოფსაბჭო), მდ. ბზანის ნაპირზე. ზ. დ. 30 *მ*, შავი ზღვიდან 4 *კმ*, ოჩამჩირიდან 15 *კმ*. ეთერზეთების მეურნეობა-ქ-ნა. საშ. სკოლა სოფ. ტამიშში (3 *კმ*).

**ანუბისი** (Anubis), სიკვდილის ღვთაება ძვ. ეგვიპტეში; მიცვალებულთა სულების ქვესკნელს გამცილებელი. წარმოდგენილი ჰყავდათ ტურად ან ტურისთავიან (ზოგჯერ ძაღლისთავიან) ადამიანად. ეგვიპტის ძვ. სამეფოს პერიოდში ა. სიკვდილის მთავარი ღვთაება იყო, შემდგომში იგი *ოსირისის* კულტმა დაჩრდილა. ძვ. ბერძნებმა და რომაელებმა ა. *ჰერმესის* კულტთან გააიგივეს და ჰერმანუბისი უწოდეს.


ა. ანტუანი.

**ანუი** (Anouilh) ჟან (დ. 23. VI. 1910, ბორდო), ფრანგი დრამატურგი, ავტორია მრავალი პიესისა (პირველი მათგანი „ყარყუმი" გამოაქვეყნა 1932), რ-ებიც თვითონვე დაყო შვიდ ციკლ-კრებულად: „ვარდისფერი პიესების" ციკლში (1942) ა-მ გააერთიანა კომედიები: „ქურდების მეჯლისი", „პაემანი სანლისში", „ლეოკადია"; „შავ პიესებში" (1942) — დრამები „უბარგო მგზავრი", „ველური ქალი", „ევრიდიკე"; „ახალ შავ პიესებში" (1946) — „იზაბელი", „რომეო და ჟანეტი", „მედეა", „ანტიგონე" — გათანამედროვებული ანტიკ. თემები ორიგინალურადაა მისადაგებული ჰიტლერული ოკუპაციის პერიოდში ფრანგი ხალხის ბრძოლის, სულიერი ტკივილების ასახვასთან; „მბრწყინავ პიესებში" (1951, „სესილი ანუ მამათა სკოლა" და სხვ.) გაშიშვლებულია „ბრწყინვალე" არისტოკრ. ყოფის მთელი უმსგავსობა; „მჩხვლეტი პიესები" (1956, „ორნიფილი ანუ ორპირი ქარი", „საბრალო ბიტოსი" და სხვ.) ბურჟ. სინამდვილის ტრაგიკულ სურათებს გვიხატავს; „კოსტიუმირებული პიესები" (1960) თანამედროვე ცხოვრების პრობლემათა ფონზე წარმოგვიდგენს წარსულის გამოჩენილ ადამიანებს (ჟანა დ'არკს, ტ. ბეკეტს, ნაპოლეონს—დრამებში „ტოროლა", 1953; „ბეკეტი ანუ ღირსება ღვთისა", 1958 და „მყვლეფელთა ბაზარი", 1960), რ-თა ისტ. ღვაწლს ა. ასევე უაღრესად თანამედროვე ჟღერადობას სძენს. თავის მეშვიდე ციკლს ა-მ „ახალი მჩხვლეტი პიესები" უწოდა. ა. დიალოგისა და დრამ. კოლიზიების ოსტატია. იგი ცნობილია აგრეთვე როგორც მთარგმნელი, თეატრ. მოღვაწე და კინოსცენარისტი. ა-ს პიესები დაიდგა ქართ. სცენაზეც: „ტოროლა" — 1965, მარჯანიშვილის სახ. სახელმწ. აკად. თეატრში, „ანტიგონე" და „მედეა"—1968 და 1971, შ. რუსთაველის სახ. სახელმწ. აკად. თეატრში.

*თხზ.*: ანტიგონე. — მედეა, თბ., 1969; ტოროლა, თბ., 1967; Пьесы т. 1—2. [Послесл. Л. Зониной], М., 1969.

*ლიტ.*: ბ ა ჩ ი ა შ ვ ი ლ ი ი., ჟან ანუის დრამატურგია, თბ., 1972; З о н и н а Л., Жан Ануйль, წგნ.: Современная зарубежная драма, М., 1962. *ი. ბაჩიაშვილი.*


ანუბისი. ქანდაკება — დაწოლილი ტურა. ფრაგმენტი. ხე. ძვ. წ. II ათასწლეულის შუა ხანა. ა. პუშკინის სახ. სახვითი ხელოვნების სახელმწიფო მუზეუმი. მოსკოვი.

**ანუის ქედი,** ქედი ალთაის ჩრდ. ნაწილში, მდ-ების დიდი ანუისა და პესჩანაიის (ობის მარცხ. შენაკადი) ხეობებს შორის. საშ. სიმაღლე 900 *მ*-იდან (ჩრდ.-დას.) 1600 *მ*-მდე (სამხრ.-აღმ.). მაქს. სიმაღლე 1815 *მ*, სიგრძე დაახლ. 130 *კმ*. აგებულია უმთავრესად მეტამორფიზებული კირქვებით, ფიქლებით, რ-შიც შეჭრილია გრანიტის ინტრუზივები. ჭარბობს წვრილფოთლიანი ტყეები და მდელოები. სამხრეთში ლარიქსის ტყეებია.

**ანუიტეტი** (გერმ. Annuität, ლათ. an

nuitas — ყოველწლიური გადასახდელი), სახელმწ. სესხის სახეობა. ა-ით *კრედიტორი* პერიოდულად (ყოველწლიურად) ღებულობს გარკვეულ შემოსავალს (რენტას), რ-ის ოდენობა განისაზღვრება ვალისა და მასზე სარგებლის თანდათანობით დაფარვის გათვალისწინებით. ა. არის ვადიანი და სამისდღეშიო. ვადიანი ა-ის დროს კრედიტორის უფლება შემოსავლის მიღებაზე ჩვეულებრივ ხანგრძლივი ვადითაა განსაზღვრული, ამასთან ეს უფლება შეიძლება გადაეცეს სხვა პირს. სამისდღეშიო ა-ით შემოსავლის მიღება შეუძლია მხოლოდ კრედიტორს, მისი გადაცემა სხვა პირისათვის აკრძალულია და რენტის გაცემა წყდება კრედიტორის სიკვდილისთანავე. სამისდღეშიო ა-ით ყოველწლ. შემოსავლის ოდენობას განსაზღვრავს კრედიტორის ასაკი და სტატისტ. მონაცემები მოსახლ. სიკვდილიანობის შესახებ. ა-ის ფასს ადგენენ საბაზრო სასესხო პროცენტის (სარგებლის) დონის მიხედვით. ინგლისსა და საფრანგეთში XIX ს. დასაწყისში ა-ს მიმართავდნენ უვადო სესხის დაფარვის დასაჩქარებლად. ა. არაევრ. ქვეყნებში XVII—XVIII სს-ში გავრცელდა, კერძოდ, აშშ-ში — 1775—83.

**ანურადჰაპურა,** ა ნ უ რ ა ჯ ა პ უ რ ა, ქალაქი შრი ლანკის რესპუბლიკაში (ყოფ. ცეილონი). 30 ათ. მცხ. (1966). რკინიგზის სადგ., ავტოსაჰაერო გზების კვანძი. მებრინჯეობის მნიშვნელოვანი რ-ნის ცენტრი. ბუდისტების სალოცავი ადგილი.

ძველი ა. (ძვ. წ. V ს. — ახ. წ. XI ს. დასაწყისი) *სინგალის სახელმწიფოს* დედაქალაქი იყო. XI ს. დასაწყისში დაანგრიეს ცეილონის დამპყრობმა სამხრ. ინდოეთის ტამილთა სახელმწიფოს — *ჩოლის* მმართველებმა. შემორჩენილია მრავალი ძეგლი: უძველესი ბუდისტური ტაძრებისა და მონასტრების ნანგრევები — თუპარამა (ძვ. წ. III ს.), რუანველი (ძვ. წ. II—I სს.) ბუდას ქვის ქანდაკებებით (ახ. წ. V ს.); კლდეში ნაკვეთი მონასტერი ისურუმუნია კედლებზე გარედან ამოკვეთილი შესანიშნავი რელიეფებით (ახ. წ. V—VIII სს.), სასახლეები, ხელოვნური წყალსატევები და სხვ. ამჟამად წარმოებს ზოგიერთი უძველესი ძეგლის აღდგენა.

**ანურია** (ბერძნ. an — უარყ. ნაწ., uron — შარდი), შარდის გამოყოფის სრული შეწყვეტა. გვხვდება თირკმლის მძიმე დაავადების, საშარდე გზების თირკმლის კენჭით დაცობის, გულის მუშაობის დარღვევისა და სხვ. დროს. ხანგრძლივი ა. (2 დღე-ღამე და მეტი) ორგანიზმის მოშხამვას იწვევს (იხ. *ურემია*). ე. წ. ც რ უ ა-ის დროს თირკმლებიდან შარდი არ გამოიყოფა *შარდსაწვეთზე* ექსუდატის, რომელიმე ახლომდებარე ორგანოს სიმსივნისა და სხვ. დაწოლის გამო. ერთი თირკმლის დაავადების შემთხვევაში ხშირად ჯანმრთელი თირკმელიც კარგავს შარდის გამოყოფის უნარს და რ ე ფ ლ ე ქ ს უ რ ი ა. ვითარდება. ა-ს ახასიათებს პირის სიმშრალე, წყურვილი, გულისრევა, პირღებინება და სხვ. *კ. ვირსალაძე.*

**ანუშა** აბულ-მუზაფარ მუჰამად (გ. დაახლ. 1686 ან 1687), ხივის ხანი (1663 — დაახლ. 1686), ისტორიკოსი და მწერალი, ხან *აბულღაზი-ის* ძე და მემკვიდრე. იბრძოდა ხანის ხელისუფლების განსამტკიცებლად. რამდენჯერმე დალაშქრა *ბუხარის სახანო*. 1685 აიღო სამარყანდი, მაგრამ გიჟდუვანთან ბრძოლაში დამარცხდა და იძულებული გახდა ქალაქი დაეტოვებინა. ა-მ განაგრძო მამის დაწყებული მატიანე „თურქთა საგვარეულო შტო". შეთქმულების შედეგად ა. ტახტიდან ჩამოაგდეს და თვალები დათხარეს.


დ. ანუჩინი.

**ანუჩინი** დიმიტრი ნიკოლოზის ძე [27. VIII (8. IX). 1843, პეტერბურგი, — 4. VI. 1923, მოსკოვი], საბჭ. ანთროპოლოგი, გეოგრაფი, ეთნოგრაფი და არქეოლოგი. მოსკ. უნ-ტის პროფესორი (1884), რუს. მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1896), 1898-იდან — საპატიო წევრი. ა. მრავალი შრომის ავტორია. მან ამხილა ბურჟ.-ტენდენციური მიმართულებანი რუს. და უცხოეთის ანთროპოლოგიაში, ეთნოგრაფიასა და არქეოლოგიაში. ა. ჭეშმარიტი დარვინისტი იყო. მას ანთროპოლოგია ესმოდა, როგორც ადამიანის შესახებ საბუნებისმეტყველო ცოდნის ჯამი, რ-იც ადამიანის ევოლუციას, შედარებით ანატომიას, ბიოლოგიასა და სხვ. მოიცავს. ა. რასიზმის მოწინააღმდეგე იყო. 1885-იდან ხელმძღვანელობდა მოსკ. უნ-ტის გეოგრ. კათედრას. მისი მოწაფეები — გამოჩენილი მეცნიერები ლ. ბერგი, ა. ბორზოვი, ი. შოკინი, ს. გრიგორიევი, მ. ბოგდანოვი, ა. კრუბერი — საბჭ. გეოგრ. სკოლის შემქმნელები არიან. ა-ის მოწაფეთა შორის იყვნენ აგრეთვე საქ. სსრ მეცნ. აკად. წევრი ა. ჯავახიშვილი და პროფ. ბ. დობრინინი. 1881 თბილისში V არქეოლ. ყრილობაზე ა. გამოვიდა მოხსენებით „ძველი მშვილდოსნის შესახებ". 1894 დააარსა ჟურნ. „ზემლევედენიე". ა. განსაკუთრებულ ყურადღებას აქცევდა კავშირს გეოგრაფიასა და ქვეყნის სამეურნეო განვითარებას შორის. ოქტ. რევ. შემდეგ მონაწილეობდა სახელმწ. საგეგმო კომისიის მუშაობაში. ა-ის სახელს ატარებს მყინვარი კ. ახალ მიწაზე, მწვერვალი ჩრდ. ურალზე, კუნძული და სრუტე მცირე კურილის კ-ების ჯგუფში.

*თხზ.*: Верхневолжские озера и верховья Западной Двины. Рекогносцировки и исследования 1894—1895 гг., წგნ.: Труды экспедиции для исследования источников главнейших рек Европейской России, в. 61, М., 1897; Географические работы, М., 1954 (ახლავს ა-ის შრომების ბიბლიოგრ.); О людях русской науки и культуры, 2 изд., М., 1952; Рельеф поверхности Европейской России в последовательнсм развитии о нем представлений, М., 1895; Япония и японцы. Географический, антропологический и этнографический очерк, М., 1907.

**ანუხვა** (ყოფ. ა გ წ ა), სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., აბაახუდა, აკალამრა, აკუი, აუძხა, აქვაჩა, აჩირხა, აჯმატვარა, ვესიოლოვკა, ლაშფსარდი, სომხური ანუხვა, სომხების ხეობა). ზ. დ. 360 *მ*, შავი ზღვიდან 4 *კმ*, გუდაუთიდან 25 *კმ*. ოქტ. რევ. სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). დაწყ., რვაწლ. და საშ. სკოლები, 2 ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი), მედპუნქტი. ა-ის მიდამოებშია კარსტული მღვიმე აგწა.

**ანფანტენი** (Enfantin) ბართელემი პროსპერ (8. II. 1796, პარიზი, — 31. VIII, 1864, იქვე), ფრანგი უტოპისტ-სოციალისტი, ინჟინერი და ეკონომისტი; *სენ-სიმონის* მიმდევარი. სენ-სიმონის სიკვდილის შემდეგ *ბაზართან* ერთად სათავეში ჩაუდგა სენ-სიმონისტებს. მოყვასის სიყვარულისა და ახალ მორალზე დამყარებული სენსიმონისტური „ახალი ქრისტიანობის" რელიგიის მეშვეობით, ა-ის აზრით, შესაძლებელი იყო საზ-ბაში ჰარმონიისა და წესრიგის დამყარება, „მორალური და სოციალური რევოლუცია". სენსიმონიზმის რელიგ. მისტიციზმით გატაცებამ სენსიმონისტური სკოლა გადააქცია რელიგ. სექტად, რ-ის „უზენაეს მამებად" (Pères suprêmes) ა. და ბაზარი აღიარეს. თავისუფალი ცოლქმრული ურთიერთობისა და სქესთა თანასწორობის უკიდურესი მისტ. იდეების პრაქტ. განხორციელების ცდამ გამოიწვია სენსიმონისტთა სექტაში უთანხმოება და მისი დაშლა (1831 დამლევს). მცირე ხანს იარსება ა-ის მიერ მენილმონტანში (პარიზის მახლობლად) შექმნილმა რელიგ. შრომითმა თემმა. „ზნეობის შეურაცხყოფისა" და „საშიში იდეათა" ქადაგების ბრალდებით ა. გაასამართლეს და ერთი წლით პატიმრობა მიუსაჯეს (1832). ა-მა ერთ-ერთმა პირველთაგანმა წამოაყენა სუეცის არხის გათხრის პროექტი, მონაწილეობდა ეგვიპტეში საინჟინრო სამუშაოებში. საფრანგეთში დაბრუნების შემდეგ, 1845, დააარსა პარიზ—ლიონის სარკინიგზო ხაზის კომპანია და იყო მისი დირექტორი. ა-ის იდეებმა დიდი გავლენა მოახდინეს იმ დროის სოც.-ეკონ. აზრის განვითარებაზე.

*თხზ.*: Oeuvres de Saint-Simon et d'Enfantin, [en 47 vv.], v. 1—14, 16—17, 24—34, P., 1865—74.

*ლიტ.*: Волгин В. П., Сен-Симон и сенсимонизм, М., 1961; Charléty S., Enfantin, P., [1931].

*რ. სიკინჭალაშვილი.*

**ანფასი** (ფრანგ. en face), პირისახე ან საგანი წინიდან (შდრ. *პროფილი*).

**ანფელცია** (Ahnfeltia), მრავალწლოვანი *ძოწეული წყალმცენარეების* გვარი. იზრდება ქვებზე, აქვს დატოტვილი ქაფისებრი *თალუსი*. გავრცელებულია უმთავრესად ჩრდ. ნახევარსფეროს ცივ ზღვებში. ა-ის სახეობებიდან ყველაზე ფართოდ გავრცელებულია A. plicata, რ-ისგანაც მაღალი ხარისხის *აგარ-აგარს* იღებენ. ზოგ ქვეყანაში, მ. შ. საბჭ. კავშირში, ამ სახეობას ხელოვნურადაც ამრავლებენ.


კუსკოვოს სასახლის ანფილადა (1769—75). აშენდა არქიტექტორ კ. ბლანკის ხელმძღვანელობით.

**ანფილადა** (ფრანგ. enfilade), ერთმანეთის მიყოლებით განლაგებული ოთახების ან დარბაზების რიგი, სადაც ყველა შუაკარი ერთმანეთის პირდაპირაა. გვხვდება უმთავრესად ბაროკოსა და კლასიციზმის სტილის სასახლეებში, მუზეუმებში და სხვ.

**ანფიმოვი** იაკობ ათანასეს ძე (1852, ქ. სევსკი, ორიოლის გუბ. — 1930, თბილისი), საბჭ. ნევროპათოლოგი და ფსიქიატრი. პეტერბ. სამედ.-ქირურგ. აკად. დამთავრების (1880) შემდეგ მუშაობდა ორდინატორად თბილ. სამხ. ჰოსპიტალში. 1885—92 პეტერბ. სამხ. სამედ. აკად. ფსიქიატრიისა და ნერვულ სნეულებათა კათედრაზე იყო ჯერ ორდინატორად და ასისტენტად, ხოლო სადოქტორო დისერტაციის დაცვის შემდეგ—პრივატ-დოცენტად. 1892—94 განაგებდა ტომსკის უნ-ტის ნერვულ სნეულებათა და ფსიქიატრიის კათედრას, 1894-იდან კი, 25 წლის მანძილზე, — ხარკოვის უნ-ტის ნევროპათოლოგიისა და ფსიქიატრიის კათედრას, აქვე მიიღო დამს. პროფესორის წოდება. 1920—25 ა. განაგებდა თსუ-ს სამკურნ. ფაკ-ტის ნერვულ სნეულებათა კათედრას. შეისწავლიდა თავის ტვინის ტრავმებს, ვეგეტატიური ნერვული სისტემის დაავადებებს და სხვ. შექმნა ორიგინ. რეოსტატი, რ-მაც ფართო გამოყენება პოვა იონოთერაპიაში. იყო კავკასიის ექიმთა საზ-ბის თავ-რე. დაკრძალულია დიდუბის პანთეონში.

*ლიტ.*: Кавтарадзе П. И., Жизнь и деятельность профессора Я. А. Анфимова, Тб., 1960. *ვ. აბაშიძე.*

**ანფუ,** იხ. სტ. *ანჰოის ხროვა*.

**ანქიალე** (ბერძნ. Anchialos), მაკრონჰენიოხების გაერთიანებული სამეფოს მეფე, ცხოვრობდა II ს. 1 ნახევარში, იყო რომის მოკავშირე. მონაწილეობდა იმპ. ტრაიანეს ლაშქრობაში პართიის წინააღმდეგ (115), რისთვისაც ტრაიანემ საგანგებოდ დაასაჩუქრა. ა-ს რეზიდენცია იყო მდ. პრიტანიდის (ახლანდ. ფურტუნ-სუ, თურქეთი) ნაპირას.

*წყარო*: ა რ ი ა ნ ე ფლავიუს, მოგზაურობა შავი ზღვის გარშემო, ნ. კეჭაღმაძის გამოც., თბ., 1961; დიონ კასიოსის ცნობები საქართველოს შესახებ, ნ. ლომოურის გამოც., თბ., 1966. *ნ. ლომოური.*

**ანქითერიუმი** (Anchitherium), ნამარხი სამთითა ცხენი. ცხენისებრთა ოჯახის ამომწყდარი გვერდითი შტო. გავრცელებული იყო ევრაზიაში მიოცენის ეპოქაში. ფიქრობენ, რომ ტყეში ბინადრობდა.

**ანშანი,** *ელამის* (სამხრ. დას. ირანი) ერთ-ერთი მთავარი ქალაქი და ოლქი. ადგილმდებარეობა უცნობია. პირველად იხსენიება *აქადის* მეფის ნარამსუენის (ძვ. წ. 2238—2202) წარწერაში, სადაც საუბარია

ა-ის დაპყრობაზე. შუამდინარეთში გუტიების მმართველობის ხანაში (ძვ. წ. 2228—2104) ა-ის ოლქმა, ისევე როგორც ელამის სამეფომ, დამოუკიდებლობა მოიპოვა. ძვ. წ. XXIII ს-ში ა. დალაშქრეს ლაგაშის მმართველმა *გუდეამ* და ურის III დინასტიის (ძვ. წ. 2118—2007) მეფემ გიმილსუენმა. ძვ. წ. XIX ს-იდან ელამის მეფეები „ელამისა და ა-ის მეფედ“ იწოდებოდნენ. *კასიტებისა* და ძველი ბაბილ. სამეფოს ხანის ლურსმულ წარწერებში ა. აღარ იხსენიება, რაც იმაზე მიუთითებს, რომ შუამდინარეთის მეფეებს იგი აღარ დაულაშქრავთ. ძვ. წ. 639 ა. დაიპყრო *ასურბანიპალმა,* ხოლო შემდეგ — სპარსეთის მეფე ჩიშპიშმა, რ-მაც „ანშანის მეფის“ ტიტული მიიღო. ძვ. წ. VI ს. დასაწყისში ა. მიდიის სამეფოს გამგებლობაში იყო, ხოლო ძვ. წ. 550 მიდიასთან ერთად საბოლოოდ მოექცა *აქემენიდთა სახელმწიფოს* საზღვრებში.

*ლიტ.*: Дандамаев М. А., Иран при первых Ахеменидах, М., 1963; Юсифов Ю. Б., Элам, М., 1968; Barton G. A., The royal inscriptions of Sumer- and Akkad, New Haven, 1929.

*ჯ. შარაშენიძე.*

**ანშანი,** ქალაქი ჩრდ.-აღმ. ჩინეთში, ლიაონინის პროვინციაში, მდ. ლიაოპეს სისტემის პატარა შენაკადზე. 783,5 ათ. მცხ; სატრანსპორტო პუნქტი შენიან — ლიუიშუნის რკინიგზის ხაზსა და გზატკეცილზე. მძიმე მრეწვ. მნიშვნელოვანი ცენტრი. ა-შია ჩინეთის უდიდესი მეტალ. კომბინატი (დაახლ. 100 ათ. მუშა, 1968), რ-იც მოიცავს რკინის მადნის საწარმოებს, გამამდიდრებელ ფ-კებს ავტომატიზებული ბრძმედებით, მარტენისა და საგლინავი საამქროებით აღჭურვილ მეტალ. ქ-ნას, კოქსქიმიურ, ცეცხლგამძლე მასალებისა და მაგნეზიტის ქ-ნებს. თბოელექტროსადგური. მეტალ. კომბინატთანაა დაკავშირებული ქიმ. (მჟავებისა და მინერ. სასუქების) და სამთო მოწყობილობის ქ-ნები. კომბინატი დაზიანდა 40-იანი წწ. II ნახევარში საომარ მოქმედებათა გამო, აღადგინეს და გააფართოეს სსრ კავშირის დახმარებით ჩინ. სახალხო რესპ. შექმნის (1949) შემდეგ.

**ანშიუცი** (Anschütz) ჰაინრიხ (8. II. 1785 — 29. XII. 1865), ავსტრიელი მსახიობი. ავსტრიის რეალისტური თეატრ. ხელოვნ. ერთ-ერთი ფუძემდებელი. გამოდიოდა ნიურნბერგის, ლაიფციგის და სხვ. თეატრებში. 1821-იდან მოღვაწეობდა „ბურგტეატერში“ (ვენა). იყო დიდი ტემპერამენტის, დახვეწილი სცენური კულტ. მქონე მსახიობი. წარმატებით ასრულებდა როგორც კომიკურ, ისე ტრაგიკულ როლებს (ლირი, ფალსტაფი — შექსპირის „მეფე ლირი“, „ჰენრი IV“; გეც ფონ ბერლიხინგენი — გოეთეს „გეც ფონ ბერლიხინგენი“ და სხვ.).

**ანშლაგი** (გერმ. Anschlag — აფიშა, განცხადება), თეატრის, კინოს, ცირკის ან სხვა სანახაობითი დაწესებულების სალაროსთან გამოკრული განცხადება იმის შესახებ, რომ ყველა ბილეთი გაყიდულია.

**ანშლიფი,** პოლირებული შლიფი, მინერალის ან მინერ. აგრეგატებისაგან (უმთავრესად მადნისაგან) დამზადებული პრეპარატი. აქვს პოლირებული ზედაპირი. იყენებენ გაუმჭვირვალე და ნახევრად გამჭვირვალე მინერალთა არეკლილ სინათლეში მიკროსკოპით შესწავლისათვის.

**ანშლუსი** (გერმ. Anschluß — შეერთება), გერმანიასთან ავსტრ. იძულებითი შეერთების პოლიტიკა, რ-საც ატარებდა გერმ. იმპერიალიზმი, განსაკუთრებით გერმანიაში ფაშისტური დიქტატურის დამყარების (1933) შემდეგ. ა-ის პრაქტიკულად განხორციელება გერმ. და ავსტრ. ბურჟუაზიამ და გერმ. და ავსტრ. ს.-დ. პარტიების მემარჯვ. ლიდერებმა ჯერ კიდევ I მსოფლიო ომში გერმ. დამარცხებისა და ავსტრია-უნგრეთის იმპერიის დაშლის შემდეგ სცადეს. მათი მეცადინეობით ავსტრიის დროებითმა ეროვნ. კრებამ 1918 მიიღო გადაწყვეტილება გერმანიასთან ავსტრიის შეერთების შესახებ, ხოლო 1919 ვაიმარის კონსტიტუციას დაემატა მუხლი, რ-იც ითვალისწინებდა ა-ის შესაძლებლობას. მიუხედავად იმისა, რომ ვერსალის და სენ-ჟერმენის 1919 საზავო ხელშეკრულებები კრძალავდნენ ა-ს, გერმ. იმპერიალისტები მაინც ცდილობდნენ მის განხორციელებას (1931 ავსტრ.-გერმ. საბაჟო კავშირის პროექტი და სხვ.). ამ მიზნით 1934 ფაშისტურმა გერმანიამ, ავსტრ. ნაცისტების მხარდაჭერით, ვენაში მოაწყო შეიარაღებული პუტჩის ინსცენირება. 1936 გერმანიამ თავს მოახვია ავსტრიას შეთანხმება, რ-ის მიხედვითაც ავსტრია გამოცხადდა „მეორე გერმანულ სახელმწიფოდ“, ხოლო 1938 წ. — 11—12 მარტს მოახდინა ავსტრ. ოკუპაცია; 13 მარტს გამოქვეყნებული კანონით, „ავსტრიის გერმანიის იმპერიასთან შეერთების შესახებ“, ავსტრია გამოცხადდა „გერმანიის იმპერიის ერთ-ერთ მიწად.“ ა-ის განხორციელება შესაძლებელი გახდა ინგლ., საფრ. და აშშ-ის „ჩაურევლობისა“ და ფაშისტური აგრესიის წაქეზების პოლიტიკის შედეგად. დიდი სახელმწიფოებიდან ა-ის წინააღმდეგ მხოლოდ საბჭ. კავშირი გამოვიდა (1938 წ. 17 მარტის ნოტა). იხ. აგრეთვე *სახელმწიფო ხელშეკრულება დამოუკიდებელი და დემოკრატიული ავსტრიის აღდგენის შესახებ.*

**ანჩაბაძე** ზურაბ ვიანორის ძე (დ. 22. IV. 1920), ქართველი საბჭ. ისტორიკოსი, საქ. სსრ (1973) და აფხ. ასსრ (1961) მეცნ. დამს. მოღვაწე, ისტ. მეცნ. დოქტორი (1962), პროფესორი (1963), სკკპ წევრი 1968-იდან. სსრკ IX მოწვევის უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაამთავრა მ. გორკის სახ. სოხუმის სახელმწ. პედ. ინ-ტი (1941), 1946-იდან იყო საქ. სსრ მეცნ. აკად. ისტორიის ინტ-ის მეცნ. თანამშრომელი. 1956-იდან აფხ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტის ისტ., არქეოლ. და ეთნოგრ. განყ-ბის გამგე. 1958-იდან ივ. ჯავახიშვილის სახ. ისტ., არქეოლ. და ეთნოგრაფიის ინ-ტის კავკასიის ხალხთა ისტორიის განყ-ბის გამგე. 1973-იდან მ. გორკის სახელობის სოხუმის სახელმწ. პედ. ინ-ტის რექტორი. ა. იკვლევს საქართველოსა და ჩრდ. კავკასიის ძველი, შუა საუკ. და ახ. ისტორიის საკითხებს.

*თხზ.*: ჩრდილო კავკასიის ხალხთა ისტორიის ნარკვევები, ნაკვ. 1, თბ., 1969 (თანაავტ.); Из истории средневековой Абхазии (VI–XVII вв.), Сух., 1959; История и культура древней Абхазии, М., 1964; Очерки экономической истории Грузии перв. пол. XIX в., Тб., 1966.

**ანჩარი** (Antiaris toxicaria), ხე თუთისებრთა ოჯახისა. გვხვდება აზიის ტროპიკებში. მისი ძლიერ შხამიანი რძეწვენი, რ-იც გლიკოზიდ ანტიარინსა და ანტიოზიდინს შეიცავს, კანზე აჩენს წყლულებს. ადგილ. მოსახლ. მას ხმარობდა ისრების მოსაწამლავად.

**ანჩის საეპისკოპოსო,** საეპისკოპოსო ისტორიულ კლარჯეთში. დაარსდა VI—VII სს-ში. IX—X სს-იდან ა. ს-ს სამწყსო მოიცავდა: არტანუჯის მხარეს, კლარჯეთის უდაბნოებს (მონასტრებს), ლიგანის ხევის გაღმა-გამოღმა ტერიტორიას გონიომდე, მდ. ფორჩხისხევს. ამასიის ზავის (1555) მიხედვით, ეს მხარე საბოლოოდ თურქების ხელში გადავიდა. ოსმალთა ბატონობის დროს საეპისკოპოსო გაუქმდა. 1664-თვის ა. ს. უკვე დაცარიელებული იყო. იმავე წელს თბილისში ჩამოიტანეს ა. ს-ს კათედრალური ტაძრის მთავარი სალოცავი, მაცხოვრის ხატი, რ-იც კათალიკოსმა დომენტიმ თბილ. საკათალიკოსო ეკლესიაში დაასვენა. აქედან წარმოდგა ამ ეკლესიის ახალი სახელწოდება *„ანჩისხატი“*. ა. ს-ს მაცხოვრის ტაძარი მთლიანი სახით დაცული იყო XIX ს-მდე. 1879, როცა ახლად გათავისუფლებულ კლარჯეთის ტერიტორიაზე ისტორიკოსმა დ. ბაქრაძემ იმოგზაურა, ტაძარი უკვე დანგრეული იყო. ა. ს-ში შემავალ კლარჯეთის უდაბნოებს (მონასტრებს) საუკუნეების მანძილზე უშუალოდ ცალკე არქიმანდრიტი განაგებდა, გვიანი პერიოდიდან კი არქიმანდრიტობა უშუალოდ თვით ანჩელს მიუთვისებია. იგი იწოდება „ანჩელ მთავარეპისკოპოსად და ათორმეტთა უდაბნოთა არხიმანდრიტად“. ა. ს. და ანჩელები აქტიურად იყვნენ ჩაბმული ქვეყნის შინაფეოდ.-პოლიტ. ბრძოლებში. ამ მხრივ აღსანიშნავია IX ს-ში ცქირი ანჩელი, რ-საც ა. ს-ს კათედრა თბილისის არაბი ამირას დახმარებით დაუკავებია და, როგორც მისი პოლიტიკის გამტარებელს, მრევლის უკმაყოფილება დაუმსახურებია. XI ს-ში *ეზრა ანჩელი* ბაგრატ IV-ის პოლიტიკის მიმდევარი იყო. XV ს. II ნახ-იდან, როცა სამცხის მთავრებმა ცენტრ. ხელისუფლებისაგან საეკლესიო ჩამოშორებისათვის ბრძოლა გააძლიერეს, ა. ს. ათაბაგთა მოკავშირედ ჩანდა, მაგრამ ათაბაგების საეკლესიო პოლიტიკის მარცხთან ერთად, ა. ს. საქართველოს ცენტრ. ხელისუფლებისა და კათალიკოს-პატრიარქის მხარეზე გადავიდა.

ანჩი ძვ. საქართვ. კულტურის მნიშვნელოვანი კერა იყო. აქაური მოღვაწეებიდან ცნობილი არიან: X ს-ში ეზრა ანჩელი — ექვთიმე პალესტინელის სადიდებელი საგალობლის ავტორი; XII—XIII სს. მიჯნაზე ჰიმნოგრაფი *იოანე ანჩელი*—ანჩის მაცხოვრის ხატის დამკვეთი და სხვ.

*წყარო*: მატიანე ქართლისა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 1, თბ., 1955.

*ლიტ.*: ინგოროყვა პ., გიორგი მერჩულე, თბ., 1954; კეკელიძე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1960; Бакрадзе Д. З., Археологическое путешествие по Гурии и Адчаре, СПб., 1878.

*ბ. ლომინაძე.*



ანჩარი.

**ანჩისხატი,** VI ს. ქართული ხუროთმოძღვრების ძეგლი თბილისში. იგი უნდა იყოს „მოქცევაჲ ქართლისაჲს“ ქრონიკაში მოხსენიებული „მარიამ წმიდაჲ ეკლესიაჲ“, აგებული დაჩი უჯარმელის მეფობაში. ა-ის ეკლესია სამნავიანი ბაზილიკაა; ნაშენია თლილი ქვით (თავდაპირველი ფენა), ხოლო კედლების ზედა ნაწილები და ყველა შიგნითა ბოძი აგურისაა (XVII ს. რესტავრაცია). ეკლესია ნავებად იყოფა თაღების საშუალებით. *აფსიდი*, ნავებს შორის ამოყვანილი ერთ-ერთი თაღედი და ღია *ლუნეტები* დას. და ჩრდ. შესასვლელების თავზე ნალისებრი ფორმისაა. თავდაპირველად აქ სამი წყვილი ბოძი ყოფილა (ნაცვლად ახლანდელი ორისა). ეკლესიას ძველი სახელი არ შერჩენია. ა. XVII ს-ში ეწოდა, როდესაც აქ ანჩის (სამხრ. საქართვ.) მონასტრიდან *ბექა ოპიზარის* (XII ს.) მიერ მოჭედილი მაცხოვრის ხატი გადმოასვენეს (ამჟამად დაცულია საქართვ. ხელოვნების სახელმწ. მუზეუმში). ა-ის ისტორია აგებიდან XVII ს-მდე უცნობია. 1675 დომენტი კათალიკოსმა აღადგინა ის და ააგო აგურის ორსართულიანი სამრეკლო; 1683 ეკლესია მოხატეს ნიკოლოზ კათალიკოსის თაოსნობით. ერეკლე II-ის მეფობაში ა-თან დაარსდა აკადემია. აღა-მაჰმად-ხანის შემოსევის დროს ეკლესია დაზიანდა. XIX ს. დასაწყისში აღადგინეს, 1814 ხელმეორედ მოხატეს. იმავე საუკუნის 70-იან წლებში დააშენეს ყალბი გუმბათი და მიადგეს მრავალსართულიანი სამრეკლო. 1958—64 სარემონტო-სარესტავრაციო სამუშაოების შედეგად გამოვლინდა ნაგებობის უძველესი შრეები. ძეგლი ნაწილობრივ გათავისუფლდა გვიანდელი დანამატებისაგან — მოანგრიეს გუმბათი და სამრეკლო, მოიხსნა XIX ს. მხატვრობის ნაწილი (შიდა კედელზე) და შენობას დაახლოებით ისეთი სახე დაუბრუნდა, როგორიც მას XVII ს-ში ჰქონდა.

*რ. გვერდწითელი.*



ანჩისხატი. სამრეკლო. 1675.



ანჩისხატი. ბაზილიკური ეკლესია. VI ს. გადაკეთებულია XVII–XIX საუკუნეებში.



ანძა — ანტენა იზოლირებული საფუძვლით. 1. ანძა; 2. იზოლატორები; 3. საჭიმრები; 4. მიმართულება გადამცემისაკენ; 5. ფუძის იზოლატორი.


ვ. ანჯაფარიძე.


ვ. ა ნ ჯ ა ფ ა რ ი ძ ე მაყვალას როლში (ა. ყაზბეგის «მოძღვარი»).

**ანჩისხატის უბანი,** ძველი თბილისის ერთ-ერთი უბანი, მოიცავდა ანჩისხატის ეკლესიის მიდამოებს. ჩრდ-ით საზღვრავდა ქალაქის გალავანი (ახლანდ. ბარათაშვილის ქუჩის გასწვრივ), აღმ-ით — მტკვარი, სამხრეთით — მეფის სასახლე, ე. წ. ბატონის სასახლე (ახლანდ. ერეკლეს მოედანთან), დას-ით — ახლანდ. ავლევის ქუჩა. ქალაქში შესასვლელი ერთ-ერთი გზა ავანაანთ ხევზე (ახლანდ. ბარათაშვილისა და პუშკინის ქუჩები) გადებული ხიდით და „დაბლა კარის“ ანუ „წყლის კარის“ (ძველი თბილ. ერთ-ერთი კარი) გავლით პირველად ა. უ-ში შედიოდა. „წყლის კარიდან“ ბატონის მოედნამდე მტკვრის პარალელურად მიდიოდა ქუჩა, რ-საც კარის ახლოს „წყლის კარის ქუჩას“ ეძახდნენ, ხოლო მის გაგრძელებას — „ანჩისხატის ქუჩას“. ეს ქუჩა წარმოადგენდა ა. უ-ის ცენტრ. ნაწილს, სადაც ძირითადად ქართვ. არისტოკრატია ცხოვრობდა. XV—XVI სს-ში ანჩისხატის ქუჩაზე მხოლოდ ბატონიშვილები ცხოვრობდნენ, XVII ს-იდან კი ამ რ-ნში სხვა თავადებიც დასახლდნენ. XVIII ს-ში უბანში იყო მთავარეპისკოპოსის, მუხრანბატონების, ამილახვრების, არაგვის ერისთავების, ქსნის ერისთავების, ორბელიანების, ციციშვილების, გედევანიშვილების, გერმანოზაშვილების, აბაშიძეებისა და სხვათა სასახლეები.

*წყარო*: დოკუმენტები თბილისის ისტორიისათვის (XVI—XIX სს.), ნ. ბერძენიშვილის რედ., [ტ.] 1, თბ., 1962.

*ლიტ*.: ბ ე რ ძ ნ ი შ ვ ი ლ ი მ., თბილისის გარეგანი სახე XVIII საუკუნეში (ქართ. დოკუმ. მასალის მიხედვით), თბ., 1965.

**ანჩხო,** მთა ამავე სახელწ. ქედზე (აფხაზეთის კავკასიონი), მდ. ბზიფის მარჯვ. შენაკადის ბავიუს სათავეში. სიმაღლე 2697 *მ*. აგებულია ბაიოსური პორფირიტული ტუფებით. ფერდობები შემოსილია სოჭნარ-წიფლნარით, 1800—1900 *მ* ზემოთ სუბალპ. ლიხია, უფრო მაღლა — სუბალპ. და ალპ. მდელოები.

**ანჩხო,** უღელტეხილი მდ-ების ბზიფისა და ლაშიფსის წყალგამყოფ ანჩხოს ქედზე, ზ. დ. 2031 *მ*. საცალფეხო ბილიკით აკავშირებს ბავიუს (ბზიფის მარჯვ. შენაკადი) ხეობას ლაშიფსის ხეობასთან.

**ანცენგრუბერი** (Anzengruber) ლუდვიგ (29. XI. 1839, ვენა, — 10. XII. 1889, იქვე), ავსტრიელი მწერალი. ავტორია პიესებისა — „კირხფელდელი მღვდელი“ (1870), „ცრუმოწმე გლეხი“ (1871), „მეოთხე მცნება“ (1878), რომანებისა — „სამარცხვინო ლაქა“ (1876), „შტერნშტაინების მამული“ (1885) და სხვ. დრამატურგიაში ა. ვენის სახალხო თეატრის დემოკრ. ტრადიციებს ავითარებდა. ავსტრ. ლიტ-რაში მან სოფლის თემა და პრობლემატიკა შემოიტანა, თუმცა მისი ნაწარმოებები ქალაქის ცხოვრების სხვადასხვა მხარესაც ასახავს. ა-ის შემოქმედება რეალიზმის პრინციპებს ეყრდნობა და ბიურგერულ-დემოკრ. მსოფლმხედველობას გამოხატავს.

**ანცილოტი** (Anzilotti) დიონისიო (1867, პიზა, — 1950), იტალიელი მეცნიერი იურისტი და დიპლომატი; საერთაშ. სამართლის პროფესორი; იტალ. მეცნ. აკად., შედარებითი სამართალმცოდნეობის საერთაშ. აკად. და საერთაშ. სამართლის ინ-ტის ნამდვ. წევრი. 1921—39 საერთაშ. მართლმსაჯულების მუდმივი პალატის წევრი (1928—30 პალატის თავრე). *პოზიტივიზმის* მიმდევარი. საერთაშ. სამართ. ნორმებად თვლიდა მხოლოდ სახელმწიფოთა შეთანხმებით დადგენილ ნორმებს, უარყოფდა ზესახელმწიფოებრივი მსოფლიო სამართ. რეაქციულ იდეას, თუმცა ზოგ საკითხში კონსერვატიულ-რეაქციულ პოზიციაზე რჩებოდა (იცავდა ომის უფლებას, მართლზომიერად მიიჩნევდა კოლონიალიზმს). ა-ის ნაშრომებიდან აღსანიშნავია „საერთაშორისო სამართლის კურსი“, რ-იც მრავალჯერ გამოიცა, ითარგმნა სხვადასხვა ენაზე (რუსულად გამოქვეყნდა I ტომი, 1961), აგრეთვე მონოგრაფიები: „ზოგადი თეორია სახელმწიფოთა პასუხისმგებლობისა საერთაშორისო სამართალში“ და „საერთაშორისო სამართალი ნაციონალურ სასამართლოებში“. *გ. ჟვანია.*

**ანცილუსი** (Ancylus), მტკნარი წყლის მოლუსკების გვარი *ფილტვიანების* ქვეკლასისა. შეიცავს ერთ სახეობას (A. fluviatilis), რ-საც ჯამისებრი ნიჟარა აქვს. გავრცელებულია ევრ., ჩრდ. აფრიკის, წინა აზიისა და ეთიოპიის მდინარეებში. წინათ ა-ის გვარს აკუთვნებდნენ აგრეთვე ტბის სახეობას, რ-იც ამჟამად გამოყოფილია ცალკე გვარად (Acroloxus).

**ანცინი,** ჰ უ ა ი ნ ი ნ ი, ქალაქი აღმ. ჩინეთში, ანჰოის პროვინციაში. 131 ათ. მცხ. (1959). ნავსადგური მდ. იანძიზე. ა-ში ხდება ანჰოის პროვ. შიგა რ-ნებიდან შემოტანილი სამთო, სას.-სამ. და სარეწაო პროდუქციის გადატვირთვა სამდინარო ტრანსპორტზე. ჩაის წარმოების მსხვილი ცენტრი. სას.-სამ. პროდუქციის გადამუშავება, საფეიქრო, მექან., მეტალ. საწარმოები, ქიმ. სასუქების წარმოება.

**ანცირაბე** (Antsirabe), ქალაქი მალაგასის რესპუბლიკაში, კ. მადაგასკარზე. 30 ათ. მცხ. (1965). რკინიგზით დაკავშირებულია კუნძულის აღმ. სანაპიროზე მდებარე ნავსადგურ ტამატავესთან. საფეიქრო, ლუდის, თამბაქოს საწარმოები, აგურის ქ-ნა. კურორტი თბილი წყაროებით.

**ანძა,** ფოლადის, ხის ან რკინაბეტონის ვერტ. ბოძი; იყენებენ ანტენურ ნაგებობებში, სტაციონარულ ამწეებში, გემებზე და სხვ.; ჩვეულებრივ ამაგრებენ *ტაკელაჟით*. გემის ა. ერდოზე ვერტიკალურად (ზოგჯერ კიჩოსადმი რამდენადმე დახრილად) აღმართული ხის ან ლითონის ბოძია (იხ. *რანპოუტი*). აფრიან გემებზე ა-ს იყენებენ აფრების, თანამედროვე მექანიკურძრავიან გემებზე კი — სატვირთო ისრების, რადიოანტენების, სავენტილაციო მოწყობილობების, სასიგნალო შუქნიშნებისა და სხვ. დასამაგრებლად. სამხ. ხომალდების ა-ზე ათავსებენ სხვადასხვა სამეთვალყურეო და საბრძოლო პოსტებს, პროჟექტორებს და სხვ.

**ანძა-ანტენა,** გადამცემი ანტენა, რ-ის გამომსხივარია ლითონის კორპუსი. გამოსხივებული ენერგია რომ დედამიწის ზედაპირის გასწვრივ მიიმართოს, ა.-ა-ის სიმაღლე ტალღის სიგრძის ნახევარზე ცოტა მეტი უნდა იყოს. ჩვეულებრივ ა.-ა. მიწისაგან იზოლირებულია (ნახ.). 100 *მ*-ზე მეტი სიმაღლის ა.-ა-ს იყენებენ რადიოსამაუწყებლო სადგურებში დაახლ. 200—600 *მ* დიაპაზონის ტალღებისათვის.

**ანძაზე აცმა,** სიკვდილით დასჯის სახე (დამნაშავის სარზე წამოგება) ძვ. აღმოსავლეთში და შუა საუკ. ევროპასა და აზიაში. პირველად მოხსენიებულია *ხამურაბის კანონებში*, რ-თა მიხედვითაც „უკეთუ ცოლი მოაკვლევინებს ვინმეს თავის ქმარს სხვა მამაკაცის გამო, ეს ქალი ანძაზე უნდა ჩამოაცვან“. ა. ა-ს ითვალისწინებს ვახტანგ VI-ის სამართ. წიგნთა კრებულში შესული ბერძნ. და სომხ. სამართ. წიგნები. ბერძნ. სამართალი ასე სჯიდა სახელმწიფოს მოღალატეს, შარაგზის ავაზაკს, პროფ. მძარცველს (მმ. 30, 321); სომხ. სამართალი (მ. 370)—ქურდს (მხოლოდ ხელმწიფის ბრძანებით). საკუთრივ ქართ. სამართ. ძეგლებში ა. ა. არ გვხვდება.

*წყარო*: ქართული სამართლის ძეგლები, ი. დოლიძის გამოც., ტ. 1, თბ., 1963.

*გ. ნადარეიშვილი.*

**ანწლი** (Sambucus), ყვავილოვან მცენარეთა გვარი ცხრატყავასებრთა ოჯახისა. ბუჩქები ან მცირე ზომის ხეებია, იშვიათად კი მრავალწლოვანი ბალახები. ა-ის ფოთლები ფრთისებრია, მოპირისპირედ განლაგებული, ყვავილები ხუთწევრიანი, აქტინომორფული, ფარის ან ქოლგის მსგავსად შეკრებილი. ნაყოფი წვნიანი, შავი ან წითელი კენკრაა. გავრცელებულია ორივე ნახევარსფეროს ზომიერ და სუბტროპ. ზონებში (გარდა ცენტრ. და სამხრ. აფრიკისა). ცნობილია 40 სახეობა; სსრკ-ში 11, მ. შ. საქართველოში 2— *დიდგულა* (S. nigra) და საკუთრივ ანწლი (S. ebulus), რ-იც მყრალი ბალახოვანი მცენარეა. აქვს სწორი, 0,5—1,5 *მ* სიმაღლის დაღარული ღერო, საგველასებრ ყვავილედებად შეკრებილი ყვავილები, მრგვალი შავი ნაყოფი. იზრდება ტყის სარტყელში — ფოთლოვან ტყეებში, ტყის პირებზე და სხვ. ადგილებში, ზოგჯერ ქმნის რაყას. ყვავილი შეიცავს ეთეროვან ზეთს; ნაყენს მედიცინაში იყენებენ.

**ანწუხელები,** *ხუნძების* ეთნოგრაფიული ჯგუფი. ცხოვრობენ დაღესტნის ასსრ-ში, თლარატის რ-ნის ორილანდისა და ჭადაქოლოს სოფსაბჭოებში შემავალ 22 სოფელში. ანწუხის თემს ადგილობრივ ა ნ ც უ ს უწოდებდნენ, აქედან წარმოდგა ქართ. „ანწუხი“.

**ანხაიუ** (აფხ. სიტყვასიტყვით — „მეურნე ადამიანი“, „მიწათმოქმედი“), ფეოდალურად დამოკიდებული გლეხი აფხაზეთში (სამურზაყანოში — „ფიოში“). შეადგენდა გლეხთა მასის თითქმის 4/5.-ს. ა. იურიდიულად თავისუფალი იყო, მისი ყიდვა-გაყიდვა არ შეიძლებოდა. ქონებრივი და უფლებრივი მდგომარეობის მიხედვით იყოფოდა ორ ჯგუფად: ანხაიუცქია — „სუფთა ანხაიუ“ და ანხაიუხიფში — „დამოკიდებული ანხაიუ“. *ზ. ანჩაბაძე.*

**ანხელი** (Angel), ჩანჩქერი მდ. ჩურუნის ზემო დინებაში (მდ. კარონის სისტემა), ვენესუელაში (სამხრ. ამერიკა), გვიანის ზეგანზე. ვარდნის სიმაღლე 1054 *მ*. გამოდის ქვიშაქვის წყებებიდან. აღმოაჩინა 1935 ვენესუელელმა მფრინავმა ხ ასხელმა.

**ანჯაფარიძე** ვერიკო (ვერა) ივლიანეს ასული (დ. 23. IX. (6. X). 1900, ქუთაისი), ქართვ. საბჭ. მსახიობი, სსრკ სახ. არტისტი (1950). საშ. განათლება მიიღო ქუთაისში. სწავლობდა მოსკოვში — ს. აიდაროვის (1916—17) და თბილისში — გ. ჯაბადარის (1918—20) დრამ. სტუდიებში. 1920—26 რუსთაველის სახ. თეატრის მსახიობია. 1926—28 მუშაობდა ბაიუმის თეატრში და თბილ. მუშათა თეატრში, 1928—32 — ქუთ. სახელმწ. თეატრში კ. მარჯანიშვილის ხელმძღვანელობით. 1932—33 სეზონი ა-მ მოსკ. რეალისტურ თეატრში გაატარა; 1933-იდან მარჯანიშვილის სახ. თეატრშია (1957—59 თეატრის დირექტორი და სამხატვრო ხელმძღვანელი). ა. ქართ. საბჭ. თეატრის ერთ-ერთი დამაარსებელია. მის მიერ შექმნილ ტრაგიკულ და დრამ. სახე-


ვ. ა ნ ჯ ა ფ ა რ ი ძ ე მარგარიტას როლში (ა. დიუმას «მარგარიტა გოტიე»).

ებს ახასიათებს მაღალი პათეტიკურობა, უშუალობა, ლირიზმი, სცენური ნახაზის სიზუსტე და სიფაქიზე. ა-ის აქტიორულმა ოსტატობამ და მაღალმა კულტურამ ხელი შეუწყო თანამედროვე ქართული საბჭოთა თეატრის რეალისტური და რომანტ. ტრადიციების განვითარებას. ა-ის საუკეთესო როლებია: ლიზა (შიუკაშვილის „სულელი"), ოფელია (შექსპირის „ჰამლეტი"), ივდითი (გუცკოვის „ურიელ აკოსტა"), დეზდემონა (შექსპირის „ოტელო"), გინატრე (დადიანის „ნინოშვილის გურია"), მარგარიტა (დიუმას „მარგარიტა გოტიე"), ლარისა (ოსტროვსკის „უმზითვო"), ჯავარა (ვაჟა-ფშაველას „მოკვეთილი"), მაყვალა (ყაზბეგის „მოძღვარი"), კლეოპატრა (შექსპირის „ანტონიოსი და კლეოპატრა"), მეჰმენე ბანუ (ჰიქმეთის „ლეგენდა სიყვარულზე"), მარია სტიუარტი (შილერის „მარია სტიუარტი"), ბებია (კასონას „ხეები ზეზეურად კვდებიან"), მედეა (ევრიპიდეს „მედეა"), დედა (ჩაპეკის „დედა"), ზეინაბი (სუმბათაშვილის „ღალატი"). ა-ის შემოქმედებაში დიდი ადგილი უჭირავს საბჭოთა სინამდვილის ამსახველ დრამ. ნაწარმოებების გმირთა სახეებს — ცაბუ (დადიანის „ნაპერწკლიდან"), აიშე (ვაკელის „შური"), დარეჯანი (გაბესკირიას „მათი ამბავი"), დარეჯანი (მოსაშვილის „მისი ვარსკვლავი", სახელმწ. პრემია, 1952) და სხვ.

1923-იდან ა. მონაწილეობს კინოფილმებში — ფრანგი ქალი („კომუნარის ჩიბუხი", 1928), მარო („საბა" 1929), კნეინა ბარათაშვილისა („არსენა", 1937), რუსუდანი („გიორგი სააკაძე", I სერია, 1941, სახელმწ. პრემია, 1943; II — 1942, სახელმწ. პრემია, 1946), ჰანსის დედა („ბერლინის დაცემა", II სერია, 1949), ოთარაანთ ქვრივი („ოთარაანთ ქვრივი", 1957), კნეინა („რაც გინახავს, ველარ ნახავ", 1965) და სხვ. 1974 მიენიჭა კ. მარჯანიშვილის სახ პრემია. დაჯილდოებულია 3 ლენინის ორდენით, 3 სხვა ორდენითა და მედლებით.

*ლიტ*: ა ფ ხ ა ი ძ ე შ., ვერიკო ანჯაფარიძე, თბ., 1956; ვერიკო ანჯაფარიძე საიუბილეო კრებული, შედგ. ნ. ურუშაძის მიერ, თბ., 1957; ვერიკო ანჯაფარიძე. ალბომი, შედგ. კ. ნინიკაშვილის მიერ, თბ., 1968; Г у г у ш в и л и Э., Театральные портреты, Тб., 1968; Г у г у ш в и л и Э., Д ж а н е л и д з е Д., Грузинский гос. драматический театр им. К. А. Марджанишвили, Тб., 1958.

*ე. გუგუშვილი.*

**ანჯაფარიძე** ზურაბ ივანეს ძე (დ. 12. IV. 1928. ქ. ქუთაისი), ქართვ. საბჭ. მომღერალი (დრამ. ტენორი); სსრკ სახ. არტისტი (1966), სკკპ წევრი 1954-იდან. ზ. ფალიაშვილის პრემიის ლაურეატი (1971). დაამთავრა ვ. სარაჯიშვილის სახ. თბილ. სახელმწ. კონსერვატორია (პროფ. დ. ანდღულაძის კლასი, 1952). 1952—59 თბილ. ზ. ფალიაშვილის სახ. ოპერისა და ბალეტის თეატრის, 1959—70 — სსრკ დიდი თეატრის სოლისტია. 1970-იდან კვლავ თბილ. ოპერისა და ბალეტის თეატრს უბრუნდება. სასიამოვნო ტემბრის ხმა, უშუალობა, არტისტიზმი, ეროვნ. ინტონაციის უტყუარი გრძნობა ა-ს ქართ. ვოკალური სკოლის ტრადიციების საუკეთესო გამგრძელებელთა რიგებში აყენებს. პარტიები: აბესალომი, მალხაზი, რატი (ფალიაშვილის „აბესალომ და ეთერი", „დაისი", „ლატავრა"), მინდია (თაქთაქიშვილის „მინდია"), ბაში-აჩუკი (კერესელიძის „ბაში-აჩუკი"), პუშკინი და ერისთავი (თორაძის „ჩრდილოეთის პატარძალი"), არსენა (ბუკიას „არსენა"), გერმანი, ვოდემონი (ჩაიკოვსკის „პიკის ქალი", „იოლანტა"), ოტრეპიევი (მუსორგსკის „ბორის გოდუნოვი"), ხოზე (ბიზეს „კარმენი"), რადამესი, დონ-კარლოსი, ჰერცოგი (ვერდის „აიდა", „დონ-კარლოსი", „რიგოლეტო"), კავარადოსი (პუჩინის „ტოსკა"), ფაუსტი (გუნოს „ფაუსტი") და სხვ. ა-ს უმღერია საბჭოთა კავშირის მრავალი საოპერო თეატრის სცენაზე და საზღვარგარეთის ქვეყნებშიც (რუმინეთი, ჩეხოსლოვაკია, ბულგარეთი, კანადა, საბერძნეთი, საფრანგეთი, იტალია და სხვ.). გაახმოვანა გერმანისა და ვოდემონის პარტიები კინოფილმებში „პიკის ქალი" და „იოლანტა".

*ა. წულუკიძე.*

**ანჯაფარიძე** ლევან ივლიანეს ძე [10 (23). XI. 1902, ქუთაისი, — 21. VIII. 1972, თბილისი], ქართველი საბჭ. თერაპევტი, მედ. მეცნ. კანდიდატი (1938), დოცენტი (1941), საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1964). კლინიკური ჰემატოლოგიის ფუძემდებელი და ენდოკრინოლოგიური კლინიკის ერთ-ერთი ორგანიზატორი საქართველოში. 1926 დაამთავრა თსუ-ს სამკურნ. ფაკ-ტი. 1939—49 იყო თბილ. გ. მუხაძის სახ. ჰემატოლოგიისა და სისხლის გადასხმის სამეცნ.-კვლ. ინ-ტის კლინიკური განყ-ბის გამგე, 1954—68 ექიმთა დახელოვნების თბილ. სახელმწ. ინ-ტის თერაპიის II კათედრის გამგე. ჰემატოლოგთა საერთაშ. საზ-ბის წევრი (1958). 1963—70 თბილ. თერაპევტთა სამეცნ. საზ-ბის თავ-რე. დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის" ორდენითა და მედლებით.

*თხზ.*: შინაგანი სნეულებანი და ავადმყოფის მოვლა, თბ., 1954 (თანაავტ.: გ. მხეიძე); შინაგანი სნეულებანი, ნაწ. 2, თბ., 1961 (თანაავტ.: გ. მხეიძე).

**ანჯაფარიძე** ოთარ გიორგის ძე (დ. 12. II. 1920, ბათუმი), ქართველი საბჭ. ვირუსოლოგი, მედ. მეცნ. დოქტორი (1964), პროფესორი (1967), სსრკ მედ. მეცნ. აკად. წ.-კორ. (1971). 1943 დაამთავრა თბილ. სახელმწ. სამედ. ინ-ტი. 1943—46 იყო ბათუმის სანეპიდსადგურის მთავარი ექიმი. 1946-იდან მუშაობს მოსკ. სხვადასხვა სამეცნ.-კვლ. ინ-ტში. 1963—65 სსრკ ჯანდაცვის სამინისტროს ბაქტერიული და ვირუსული პრეპარატების წარმოების მთავარი სამმართველოს უფროსია. 1958—63 და 1965-იდან განაგებს მოსკ. ვირუსული პრეპარატების სამეცნ.-კვლ. ინ-ტს. ამ ინ-ტის ერთ-ერთი დამაარსებელია. შეისწავლის ვირუსის საწინააღმდეგო იმუნიტეტს და პოლიომიელიტის, ცოფის, ენცეფალიტის, წითელას, ყვაკილისა და სხვ. ინფექციურ დაავადებათა საწინააღმდეგო ვაქცინების წარმოების მეცნ. საფუძვლებს; იკვლევს ვირუსული ინფექციის ქრონ. ფორმების ჩამოყალიბების უჯრედოვან მექანიზმს, ადამიანის ლეიკოზის ვირუსულ ეტიოლოგიას და კანცეროგენეზის მექანიზმს. ა. არის სსრკ ჯანდაცვის სამინისტროს ვაქცინებისა და შრატების კომიტეტის თავ-რის მოადგილე, უჯრედთა კულტურების საერთაშ. კომიტეტის წევრი და საერთაშ. ჟურნალ „Acta virologica"-ს თანარედაქტორი. დაჯილდოებულია ლენინის ორდენითა და შრომის წითელი დროშის ორდენით.

*თხზ.*: Культура ткани в вирусологических исследованиях, М., 1962; Серопрофилактика и серотерапия вирусных инфекций в эксперименте и клинике, М., 1968.

*ლიტ.*: Отар Георгиевич Анджапаридзе, «Вопросы вирусологии», 1970, № 3.

**ანჯეიევსკი** (Andrzejewski) ეჟი (დ.19. VIII. 1909, ვარშავა), პოლონელი მწერალი. მის ერთ-ერთ პირველსავე მოთხრობას „გულის თანხმობას" (1938), რ-იც კათოლიციზმის სულისკვეთებითაა გამსჭვალული, პოლონ. მეცნ. აკადემიამ ახალგაზრდა მწერლებისათვის დაწესებული პრემია მიანიჭა. ცნობილ რომანში „ფერფლი და ალმასი" (1948; ამავე სახელწოდების ფილმი, 1958) მძაფრი სოც. კოლიზიების ფონზეა ასახული ახ. პოლონეთისათვის ბრძოლა. ა-ს ეკუთვნის აგრეთვე მოთხრობათა კრებ. „ოქროს მელა" (1955), რომანი-პაროდია „მოდის, მოხტის მთებზე" (1963) და სხვ.

**ანჯელიკო** [Angelico; ნამდვ. სახელი ფ რ ა ჯ ო ვ ა ნ ი დ ა ფ ი ე ზ ო ლ ე, Fra Giovanni da Fiesole, ბ ე ა ტ ო დ (ნეტარად) წოდებული] (დაახლ. 1400, ვიკიო, ტოსკანა — 18. II. 1455, რომი), ადრეული აღორძინების იტალიელი ფერმწერი, ფლორენციის სკოლის წარმომადგენელი, სან-მარკოს (ფლორენცია) დომინიკელთა მონასტრის წინამძღვარი. განიცადა გვიანი გოტიკის ფერწერის და ნაწილობრივ *მაზაჩოს* ნოვატორული რეალისტური ხელოვნების ზეგავლენა. მისი რელიგ. შემოქმედება მოკლებულია შუასაუკუნეობრივი მხატვრობის სიმკაცრეს და გამსჭვალულია *კვატროჩენტოს* ეპოქის ლირიზმით. ა-ს ფერწერაში ოქროსფერის ჭარბად გამოყენება მინიატიურებთან სიახლოვეზე მიგვანიშნებს. ფლორენციასა და ტოსკანის სხვა ქალაქებს გარდა, ა. მოღვაწეობდა რომში (1445—48, 1452—55) და ორვიეტოში (1447). მთავარი ნამუშევრები: „მადონა დელა სტელა" (1430 — 33), „გარდამოხსნა" (დაახლ. 1435 — 36), „მადონა ანალენა" (ყველა სან-მარკოს ყოფილი მონასტერი, ახლა სან-მარკოს მუზეუმი, იგივე ა-ს მუზეუმი, ფლორენცია), „მარიამის კურთხევა" (დაახლ. 1434—35, ლუვრი, პარიზი), სან-მარკოს მონასტრისა (1438 — 45) და ნიკოლოზ V კაპელის (1445 — 48, ვატიკანი) ფრესკები. ორი ნამუშევარი — რელიკვარიუმი ქრისტესა და ანგელოზთა გამოსახულებებით და მადონა ყრმით, წმ. დომინიკეთი და თომა აკვინელითურთ (1440) დაცულია სახელმწ. ერმიტაჟში.


ზ. ანჯაფარიძე.

**ანჯელო ფილინელი** (Angelo da Filigne), იტალიელი მონაზონი, *კაპუცინების* ორდენის წევრი, ეწეოდა მისიონერულ მოღვაწეობას თბილისში. 1687 მაისში მეფე *გიორგი XI-მ* და არქიეპისკოპოსმა ექვთიმე რატიშვილმა წარგზავნეს სიგელებით პაპ *ინოკენტი XI-თან*. მეფე და არქიეპისკოპოსი პაპს მფარველობას სთხოვდნენ და ერთგულებას ეფიცებოდნენ (ზოგიერთი ცნობით — აუწყებდნენ კათოლიკობის მიღებას). ა. ფ-მა სჯულის პროპაგანდის კონგრეგაციის სკოლაში მისაბარებლად თან გაიყოლა 19 წლის თბილისელი კათოლიკე სოლომონ თუმანიშვილი. 1688 მაისში პაპმა და სჯულის პროპაგანდის კონგრეგაციამ ა. ფ. საპასუხო სიგელით გამოისტუმრეს საქართველოში. პაპმა მას გამოატანა საჩუქრები მეფისათვის (ღვთისმშობლის ხარების ხატი) და არქიეპისკოპოსისათვის (ბარძიმი).

*ლიტ.*: თ ა მ ა რ ა შ ვ ი ლ ი მ., ისტორია კათოლიკობისა ქართველთა შორის..., ტფ., 1902, თ. 7, გვ. 263—274, 687—697.


ზ. ა ნ ჯ ა ფ ა რ ი ძ ე აბესალომის როლში (ზ. ფალიაშვილის ოპერა «აბესალომ და ეთერი»).

**ანჯმობა,** იხ. *საანჯმნო*.

**ანჯოლელო** (Angiolello) ჯოვანი მარია (1451 ან 1452, ვიჩენცა,— 1547), ვენეციელი მოგზაური. 1476—77 მონაწილეობდა მოლდაველთისა და უნგრეთის, ხოლო 1481 ეგვიპტის სულთნის წინააღმდეგ ბრძოლაში. 1507—14 მსახურობდა შაჰ-ისმაილის კარზე. ა-მ საყურადღებო ცნობები დაგვიტოვა XV—XVI სს. საქართველოზე, განსაკუთრებით საქართველოსა და ირანის შაჰების (უზუნ-ჰასანი, ისმაილი) ურთიერთობებზე 1477, 1514.

*ლიტ.*: К а з б е к Г., Итальянцы о Кавказе. Реляции путешественников XIII—XVII вв., «Кавказ», 1867, № 40; F i l i p p o S., Biografia dei viaggiatori italiani, v. 1, Roma, 1882.


ო. ანჯაფარიძე.

**ანჯოლიერი** (Angiolieri) ჩეკო (დაახლ. 1260, ქ. სიენა,—დაახლ. 1312, იქვე), იტალიელი პოეტი. მიაწერენ 150-მდე სონეტს, რ-ებშიც ავტორის მეამბოხე სული და დაუდეგარი ბუნება ჩანს. მის ზოგჯერ მგზნებარე და ხალისიან, ზოგჯერ კი სევდითა და პესიმიზმით აღსავსე ლექსებში მძაფრი სატირის საგნადაა ქცეული შუასაუკუნეობრივი ბიურგერობის შეზღუდულობა და სიხარბე, ასახულია დაბალი ფე-

ნების მძიმე ცხოვრება; მსუბუქი ირონიითა და ფაქიზი გრძნობებითაა ნაზავი ავტორის ტრფობა მდაბიო ქალის — ბეკინასადმი. ა-ს ზოგიერთი სონეტი დანტესთან თავისებური პაექრობაა. მთელი მისი შემოქმედება ორგანულადაა დაკავშირებული ხალხური პოეზიის ტრადიციებთან. ა-მ მნიშვნელოვანი გავლენა მოახდინა აღორძინების ეპოქის ბევრ პოეტზე.

**ანჰარმონიული რხევა,** ჰარმონიული რხევისაგან ფორმით განსხვავებული პერიოდული რხევა. ა. რ. შეიძლება დაიშალოს სპექტრად. სანამ ა. რ-ის ფორმა ბევრად არ განსხვავდება ჰარმონიული რხევის ფორმისაგან, მისი სპექტრი შეიცავს მდგენლების შედარებით მცირე რაოდენობას, მაგრამ, როგორც კი ეს განსხვავება გაიზრდება, ა. რ-ის სპექტრში მდგენლების რაოდენობაც გაიზრდება. ყველა რხევა, რ-იც შეიძლება ბუნებასა და ტექნიკაში შეგვხვდეს, ანჰარმონიულია, რადგან პირობები (რხევითი კონტურის წრფივობა, მასში მილევადობის არარსებობა და სხვ.), რ-ის დროსაც რხევები ჰარმონიული უნდა იყოს, რეალურ სისტემებში ზუსტად არასოდეს არ სრულდება.



ანჰარმონიული რხევა (ა) და მისი დაშლა მდგენლებად (ბ, გ, დ).

**ანჰაშთუქი,** სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (ბლაბურხვის სოფსაბჭო), მდ. მჭიშთის მარჯვ. ნაპირზე, მთა არხის სამხრ. ფერდობზე. ზ. დ. 300 *მ*, შავი ზღვიდან 10 *კმ*, გუდაუთიდან 24 *კმ*. ნ. ლაკობას სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). დაწყ. სკოლა, საშ. სკოლა სოფ. ბლაბურხვაში (3 *კმ*).

**ანჰემიტონური ბგერათრიგი** (ბერძნ. anhemitonion<an უარყ. ნაწ., hemi — ნახევარი და tonos—ტონი), ბგერათრიგი, რ-საც ნახევარტონები არ გააჩნია. იხ. *პენტატონიკა*.

**ანჰიდრიდი** (ბერძნ. an — უარყ. ნაწ. და hydōr — წყალი), რომელიმე ელემენტის ქიმ. ნაერთი ჟანგბადთან, რ-იც შეიძლება მივიღოთ შესაბამისი მჟავასაგან წყლის წართმევით. ცნობილია არაორგ. და ორგ. მჟავათა ა-ები არაორგ. მჟავათა ა-ების უმრავლესობა შესაბამისი მარტივი ნივთიერების უშუალო დაჟანგვით მიიღება, მაგ., $4P + 5O_2 = 2P_2O_5$. ორგ. მჟავათა ა-ებია, ძმრის ა. $(CH_3CO)_2O$, ბენზოის მჟავას ა. $(C_6H_5CO)_2O$ და სხვ.

**ანჰიდრიტი** (ბერძნ. anhydros—უწყლო), მინერალი, ქიმ. შედგენილობა $Ca[SO_4]$. კრისტალდება რომბულ სინგონიაში. ჩვეულებრივად გვხვდება მარცვლოვანი, ზოგჯერ მსხვილფირფიტისებრ-ბოჭკოვანი აგრეგატების ან მსხვილფირფიტისებრი და პრიზმული კრისტალების სახით. უფეროა ან მონაცრისფრო. სიმაგრე მინერალოგიური სკალით—3—3,5, სიმკვრივე — 2800 — 3000 *კგ/მ³*. წარმოიქმნება ქიმ. დალექვის გზით გამარილიანებულ აუზებში, იშვიათად ჰიდროთერმული გზით. გავრცელებულია თაბაშირის, კალიუმის მარილების შემცველ წყებებში. იყენებენ სასუქების, გოგირდმჟავას, ცემენტის წარმოებაში და სხვ.


ანჰინგისებრნი. ავსტრალიური ანჰინგა (A. novae-hollandiae).

**ანჰინგისებრნი** (Anhingidae), ფრინველების ოჯახი ნიჩაბფეხიანების რიგისა. შეიცავს ერთ გვარს, რ-იც 4 სახეობას აერთიანებს. გავრცელებულია როგორც აღმ., ისე დას. ნახევარსფეროს ტროპიკებში. ა. ბინადრობენ მდინარეებისა და ტბების ნაპირებზე. ბუდობენ ხეებსა და ბუჩქებზე. დებენ 3—6 მოცისფრო ან მომწვანო კვერცხს. იკვებებიან თევზით და წყლის სხვა ცხოველებით.


ანჰიდრიტი. კრისტალების ფორმა.

**ანჰუი,** ა ნ ჰ უ ე ი, პროვინცია აღმ. ჩინეთში, მდ. იანძის ქვემო დინებაში. შეიქმნა XVII ს. II ნახ-ში (მანჯურიელების მიერ ჩინეთის დაპყრობის შემდეგ) ანცინისა და ჰოიჟოუს ოლქების შეერთებით. მათი სახელწოდებების პირველი მარცვლებისაგან წარმოდგა ა-ს სახელწოდებაც. ფართ. 130 ათ. *კმ²*. მოსახლ. 31,2 მლნ. კაცი (1972). ადმ. ც. — ქ. ჰეფეი.

ა-ს ტერიტ. დიდი ნაწილი უკავია ჩინეთის დიდ ვაკეს. მდინარეთა ქსელი ხშირია (იანძისა და ჰუაიჰეს აუზი), ბევრია ტბა. პროვ. დას. და სამხრ. ნაწილში მთებია, მაქს. სიმაღლე 1860 *მ*. ჰავა სუბტროპ. მუსონურია. იანვ. საშ. ტემპ-რა 0°-იდან 4° C-მდე, ივლ. 24°-იდან 28°C-მდე. ნალექები 600—1500 *მმ* წელიწადში. ძირითადად ნაყოფიერი კარბონატული ალუვიური ნიადაგებია. ა-ს დიდ ზიანს აყენებდა მდ. ჰუაიჰეს წყალდიდობა; სახალხო ხელისუფლების დამყარების შემდეგ აშენდა ფოძილინის, მეიშანის და სხვ. წყალსაცავები.

ა. მრავალდარგოვანი სას.-სამ. რ-ნია. მოჰყავთ ბრინჯი, ხორბალი, სიმინდი, ფეტვი, ტექ. კულტურებიდან: რაფსი, რამი, თამბაქო, სოია, ბამბა, ჩაი. თამბაქოს, ჩაისა და ბრინჯის მოსავლით ა. ჩინეთის პროვინციებს შორის მე-3 ადგილზეა. განვითარებულია მეღორეობა, მეთევზეობა, სატყეო მეურნეობა. ა. კორპის მსხვილი მწარმოებელია.

ა-შია ჰუაინანის ქვანახშირის აუზი, რ-იც ქვანახშირით ამარაგებს შანხაისა და ჩინეთის სხვა ქალაქებს. იღებენ რკინის მადანს (დანტუ), სპილენძს (ტუნგუანშანი), შაბს, გოგირდსა და ფოსფორიტებს. ენერგოსისტემა აერთიანებს თბო- და ჰიდროელექტროსადგურებს (ფოძილინი, მეიშანი, ნანვანი და სხვ.). განვითარებულია მეტალურგია (მაანშანი), გემთმშენებლობა (უჰუ), სას.-სამ. მანქანათმშ. და ლითონდამუშავება (ჰეფეი, ბანბუ). წისქვილები, ბრინჯსაწმენდი, ზეთსახდელი, თამბაქოს, ჩაის გადასამუშ., საფეიქრო, ქაღალდის საწარმოები. მთელი ტვირთის 2/3 წყლის ტრანსპორტით გადააქვთ. მთავარი ნავსადგურებია უჰუ, იუიციკოუ (იანძიზე), ბანბუ (ჰუაიჰეზე).

**ანჰოის ხროვა,** ა ნ ფ უ ს ხ რ ო ვ ა, ბეიანელი მილიტარისტების ერთ-ერთი დაჯგუფება. შეიქმნა ჩინეთში 1916 *იუან ში-კაის* გარდაცვალების შემდეგ. სახელი ეწოდა ანჰოის პროვინციისაგან, რ-ის მკვიდრნი — დუან ცი-ჟუი და სხვ. იყვნენ ამ დაჯგუფების მეთაურები. ა. ხ-ის სამხ. ძალები განლაგებული იყო ჰენანის, ჩაჰარის, ჯილის, შანდუნის პროვინციებსა და გარე მონღოლეთში. ამ ძალებით ცდილობდა ა. ხ. ჩრდ. ჩინეთში გაბატონებას, მთელი ჩინეთის გაერთიანებას და თავისი ძალაუფლებისათვის დაქვემდებარებას. 1918 მარტში ა. ხ-მ შექმნა რეაქციული პოლიტ. კლუბი „ანფუ" (იმ ქუჩის სახელწოდებიდან, რ-ზეც კლუბი მდებარეობდა. აქედან ა. ხ-ის მეორე სახელი). ა. ხ. წარმოადგენდა იაპ. იმპერიალიზმის იარაღს და მისგან იღებდა სუბსიდიებს. 1916—20 ა. ხ-ის ლიდერები ბევრჯერ მეთაურობდნენ პეკინის მთავრობას. 1920 ზაფხულში ა. ხ. დამარცხდა *ჟილის ხროვასთან* ბრძოლაში და შეწყვიტა არსებობა.

**ანჰრა-მაინიუ,** იხ. *აჰრიმანი*.

**აოდვა** პ უ რ ე უ ლ ი ს ა, ა შ რ ე ტ ა, ა ფ შ რ უ კ ვ ა, მარცვლის ნაადრევად მომწიფება არახელსაყრელი გარემო პირობების გავლენით (ხორშაკი, გვალვა და სხვ.). ა-ის დროს მარცვალში საკვები ნივთიერების დაგროვება შეფერხებულია და იგი გამომშრალია, ბჟირი, რაც საგრძნობლად ამცირებს მოსავლიანობას.

**აომინი** [პორტუგ. მ ა კ ა ო (Macao)], ტერიტორია ჩინეთის სამხრ.-აღმ. სანაპიროზე, მდ. ჟუძიანის შესართავთან. მოიცავს აომინის ნ.-კ-ს, კუნძ ტაიპას და კოლოანეს. პორტუგ. სამფლობელო. ფართ. 16 *კმ²*. მოსახლ. 0,3 მლნ. კაცი (1972), უმთავრესად ჩინელები. მთავარი ქალაქი — აომინი (მაკაო). ა. საერთაშ. საფინანსო-სავაჭრო ოპერაციებში შუამავლის როლს ასრულებს. იგი კაპიტალ. სამყაროს ოქროთი და ოპიუმით ვაჭრობისა და აზარტულ თამაშობათა ერთ-ერთი მთავარი ცენტრია. ვაჭრობა (ძირითადად ტრანზიტული) აქვს სიანგანთან (ჰონკონგი), ჩინ. სახალხო რესპუბლიკასთან, აშშ-სა, გფრ-სა, კანადასა და სხვ. ქვეყნებთან. გააქვთ თევზი, ბრინჯი, აბრეშუმი, თამბაქო, ჩაი, ფაიფური, მხატვრული ნაკეთობანი. მოსახლ. დიდი ნაწილი (40 ათ-მდე კაცი) ეწევა თევზჭერას და თევზის გადამუშავებას. მრეწვ. კუსტარულია (ამზადებენ ფარნებს, ტკაცუნებს და სხვ.).

პორტუგალიელები პირველად ა-ში XVI ს. დასაწყისში გამოჩნდნენ. 1557 მათ ჩინეთისაგან იჯარით აიღეს ა-ის ტერიტ. და დააარსეს ქ. მაკაო. პორტუგალიელებმა მალე დაარღვიეს შეთანხმება და ა. მთლიანად ჩამოაცილეს ჩინეთს. 1680-იდან ა-ს პორტუგ. გუბერნატორი მართავდა. XVIII ს. ა. ჩინეთსა და ევროპას შორის ვაჭრობის მთავარი ცენტრი იყო. XIX ს-ში ა-ის ეკონ. დაცემას ხელი შეუწყო ჰონკონგის სავაჭრო მნიშვნელობის ზრდამ. 1849 პორტუგალიამ ა. ჩინეთისაგან დამოუკიდებელ ტერიტორიად გამოაცხადა. 1940 ა-ზე კონტროლი დააწესა იაპონიამ. II მსოფლიო ომში იაპონიის დამარცხების შემდეგ ა. კვლავ დაექვემდებარა პორტუგალიას. ა-მა 1951 „ზღვისიქითი ტერიტორიის" სტატუსი მიიღო.

**აომორი,** ქალაქი და ნავსადგური იაპონიაში, კ. ჰონსიუს ჩრდ. ნაწილში, აომორის უბის ნაპირას. აომორის პრეფექტურის ადმ. ცენტრი. 255 ათ. მცხ. (1969). ტოჰოკუ-ოუს რ-ნის სას.-სამ., სამრეწვ., სავაჭრო და სატრანსპ. ცენტრი. რკინიგზის ბორნით (113 *კმ*) უკავშირდება ქ. ჰაკოდატეს (კ. ჰოკაიდო). თევზის მრეწვ., ხე-ტყის დამუშავება, მანქანათმშ., გალაქულ და ბამბუკის ნაკეთობათა დამზადება.

**აომორი,** პრეფექტურა იაპონიაში, კ. ჰონსიუს ჩრდ. ნაწილში. ფართ. 9,6 ათ.*კმ²*. მოსახლ. 1,4 მლნ. კაცი (1968, შეფასება), მ. შ. ქალაქისა — დაახლ. 55%. ადმ. ც. — ქ. *აომორი*. ა-ის სამხრ. ნაწილი უკავია ოუსა და დევას მთების ჩრდ. შტოებს, სიმაღლე 1625 *მ*-მდე. ჩრდ. ნაწილში სანაპირო დაბლობია. ა. აგრ. რაიონია (შედის ტოჰოკუს ეკონ. ოლქში) ცალკეული სამრეწვ. ცენტრებით. ტყვიის, თუთიის, მაგნიტური ქვიშის მოპოვება (მცირე რაოდენობით). დამუშავებითი მრეწვ. სუსტადაა განვითარებული. შედარებით მნიშვნელოვანია ხის დამუშავება. კვების, მეტალ., ნავთობქიმ. საწარმოები. დამუშავებული ფართ. 137 ათ. *ჰა*, აქედან 80 ათ. *ჰა* უკავია ბრინჯის ნათესებს, 17 ათ. *ჰა* — ხეხილს, უმთავრესად ვაშლს (ა. იძლევა იაპ. ვაშლის მოსავლის 66%-ს). განვითარებულია მეცხოველეობა. ა-ის ტერიტ-ზეა ეროვნ. პარკი ტოვადა, სადაც მდებარეობს იაპ. ყველაზე მნიშვნელოვანი კრატერული ტბა ტოვადა.

**აორთქლება,** სითხის გარდაქმნა ორთქლად, რაც სითხის ღია ზედაპირიდან ხდება. დაწვრილებით იხ. *ორთქლად ქცევა*.

**აორისტი** (ბერძნ. aoristos — განუსაზღვრელი, ზღვარშემოუწერელი), ზმნის გრამატ. ფორმა, რ-იც გამოხატავს წარსულში დასრულებულ მოქმედებას. დასტურდება ძვ. ბერძნ., ძვ. ინდურ, ძვ. სლავურ, ძვ. ქართულ და სხვ. ენებში (მაგ., ძვ. ქართულში: შ ე ა, თ ქ უ ა, წ ა რ ი ყ ვ ა ნ ე ს). ძვ. ქართულის ამ ფორმათა აღსანიშნავად ამჟამად უფრო გავრცელებულია ტერმინები ნ ა მ ყ ო ს რ უ ლ ი, წ ყ ვ ე ტ ი ლ ი. ვარაუდობენ, რომ ა-ის ფორმა როგორც ინდოევრ. ენებში, ისე ქართულშიც თავდაპირველად გამოხატავდა მხოლოდ *ასპექტს* დროსთან მიმართების გარეშე და აღნიშნავდა მოქმედების არახანგრძლივობას, მომენტურობას (განგრძობითი ასპექტის საპირისპიროდ), საიდანაც შემდეგ შეიძინა წარსული დროის მნიშვნელობა. ა-ს უწოდებენ აგრეთვე ზოგიერთი ენის ისეთ ასპექტურ ფორმას, რ-იც აღნიშნავს უბრალოდ მოქმედების პროცესს მისი შესრუ-

ლების დროის მიუთითებლად (ასეთია, მაგ., ა. სამოდიურ ენებში).

**აორსები** (ბერძნ. Aorsoi), სარმატულ ტომთა (იხ. *სარმატები*) კავშირი. ა-ზე ცნობებს გვაწვდიან სტრაბონი, პტოლემე, პლინიუსი, ტაციტუსი. ა. თავდაპირველად არალის ან კასპიის ზღვების ჩრდ-ით ცხოვრობდნენ. ძვ. წ. II ს-თვის კასპიის ზღვის ჩრდ. სანაპიროსა და მდ. დონის შუა მდებარე ველები დაიკავეს და სამხრეთით კავკასიამდე მიაღწიეს. ა. მეომარი მომთაბარე-მესაქონლეები იყვნენ. აქტიურად მონაწილეობდნენ ამიერკავკ., *ბოსფორის სახელმწიფოსა* და შუა აზიის ხალხთა სავაჭრო ურთიერთობასა და ბოსფორის სახელმწიფოს შინაომებში (ძვ. წ. I ს. და ახ. წ. I ს.). ახ. წ. II ს-ში შევიდნენ სარმატულ ტომთა კავშირში, რ-საც სათავეში *ალანები* ედგნენ.

**აორტა** (ბერძნ. aorte), სისხლის მიმოქცევის დიდი წრის კენტი, სქელკედლიანი, ძირითადად ელასტ. ქსოვილისაგან შემდგარი, მთავარი არტერია, რ-ის ტოტები სისხლს აწვდის მთელ ორგანიზმს. ა. იწყება გულის მარცხ. პარკუჭიდან გაგანიერებით — *აორტის ბოლქვით*, საიდანაც სათავეს იღებს გულის მკვებავი გვირგვინოვანი არტერიები. ძუძუმწოვრების ა-ის ბოლქვი გრძელდება ასწვრივ ნაწილში და მეორე ნეკნის მკერდის ძვალთან შეერთების დონეზე რკალისებურად იდრიკება (ა-ის რკალი) უკან და მარცხნივ, ფრინველებში — უკან და მარჯვნივ. ა-ის რკალიდან გამოდის თავისა და ზედა კიდურებისათვის განკუთვნილი მხარ-თავის ღერო, მარცხენა საერთო საძილე არტერია და მარცხენა ლავიწქვეშა არტერია. ადამიანის ა-ის შემდეგი ყველაზე გრძელი ნაწილი, დასწვრივი ა. ვრცელდება გულმკერდის მე-4 მალიდან წელის მე-4—5 მალამდე. მასში განარჩევენ გულმკერდის ა-ს შუასაძგიდის აორტის ხვრელამდე (გულმკერდის მე-12 მალის დონე) და მუცლის ა-ს. ქვეწარმავლებს ა-ის ორი რკალი აქვთ: მარჯვენა — არტერიული (იწყება მარცხ. პარკუჭიდან) და მარცხენა — ვენური (იწყება მარჯვ. პარკუჭიდან). ეს რკალები შეერთებისას წარმოქმნის ზურგის ა-ს, რ-შიც შერეული სისხლი მოედინება. ამფიბიების ერთადერთი პარკუჭიდან, რ-იც შერეულ სისხლს შეიცავს, გამოდის არტერიული კონუსი; ხოლო ამ უკანასკნელიდან — ერთი (უკუდო ამფიბიებში) ან ორი (კუდიან ამფიბიებში) წყვილი ა-ის რკალი. თევზებისა და მრგვალპირიანების პარკუჭიდან იწყება მუცლის ა., რ-შიც ვენური სისხლია. არტერიული სისხლი გაივლის ლაყუჩებს და ზურგის ა-ით სხეულის ბოლოსაკენ მიემართება. უხერხემლო ცხოველებიდან ა. აქვთ მოლუსკებსა და ფეხსახსრიანებს. იხ. აგრეთვე *სისხლის მიმოქცევა*.

*ვ. აბაშიძე*

**აორტის ბოლქვი** (bulbus aortae), ხერხემლიანთა უმრავლესობის აორტის წინა, გაფართოებული ნაწილი, რ-ის კედლები გლუვკუნთოვანი, ელასტიკური და უსარქვლოა. ძვლიან თევზებში ა. ბ. აწესრიგებს სისხლის გადასვლას ლაყუჩების სისხლძარღვებში.

**აოსირხვა,** სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (აჭანდარის სოფსაბჭო), მდ. ბაკლანოვკის ნაპირზე. ზ. დ. 160 *მ*, შავი ზღვიდან 13 *კმ*, გუდაუთიდან 19 *კმ*. XIX პარტყრილობის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა სოფ. აჭანდარაში (3,5 *კმ*).

**აოსტა** (Aosta), ქალაქი ჩრდ. იტალიაში, დას. ალპებში, მდ. დორა-ბალტეის ნაპირზე, ვალე-დ'აოსტის ხეობაში. აოსტის პროვ. და ვალე-დ'აოსტის ოლქის ადმ. ცენტრი. 35,3 ათ. მცხ. (1969). სატრანსპ. კვანძი დიდი და პატარა სენ-ბერნარის უღელტ. მისადგომებთან. ელექტრომეტალურგია (რკინის მადანს იღებენ ახლომდებარე კონიეს მაღაროებიდან).

**აოშვა,** ხნულის ზედაპირული დამუშავება გამკვრივებული ფენის გასაფხვიერებლად, ქერქის დასაშლელად და სარეველების მოსასპობად. ა-ისას მატულობს ნიადაგის ფორიანობა, უმჯობესდება აერაცია, ინტენსიურდება მიკრობიოლ. პროცესები. ა-ის სიღრმეა 8—16 *სმ*. ზოგჯერ ა-ს რამდენჯერმე იმეორებენ სხვადასხვა სიღრმეზე. ძველად საქართველოში სახვნელ იარაღებს ასაოშადაც იყენებდნენ. ამჟამად ასაოშად იხმარება ტრაქტორზე მოსაბმელი ან კიდული დისკოებიანი საოში, აგრეთვე მრავალკორპუსიანი მსუბუქი კიდული საოში გუთანი.

*გ. ქეშელაშვილი.*

**აპაგოგიური დამტკიცება,** იგივეა, რაც *ირიბი დამტკიცება*.

**აპადანა,** აქემენიდთა ირანის მეფეთა საზეიმო მისაღები სასახლე, რ-ის ცენტრალური, გეგმით კვადრატული დარბაზის ხის ბრტყელი ჭერი ქვის სვეტებს ეყრდნობა. კედლები ალიზისაა. პლატფორმაზე აღმართულ შენობას სამი მხრიდან გარს ერტყმის ორმწკრივა სვეტებიანი კარიბჭეები. ცნობილია დარიოსისა და ქსერქსეს ა. *პერსეპოლისში* (62,5 *მ* × 62,5 *მ*, 18,6 *მ* სიმაღლის 36 სვეტი, საერთო ფართობი 10 ათ. *მ*²).

**აპათია** (ბერძნ. apatheia — უვნებლობა, აუღელვებლობა), 1. ზოგადი მნიშვნელობით: გულგრილი დამოკიდებულება გარემოსადმი. 2. მედიცინაში — ავადმყოფური მდგომარეობა — ემოციების გარეგანი გამოხატულების უქონლობა, ინტერესების სრული დაკარგვა. ხშირად ერთვის პათოლ. უნებისყოფობა — *აბულია* (აპათიურ-აბულიური სინდრომი). ა. აღინიშნება ზოგიერთი ფსიქ. დაავადებისა და ნერვული სისტემის ფუნქციური მოშლის დროს. მკურნალობა მიმართულია ა-ის გამომწვევ დაავადებათა წინააღმდეგ, იყენებენ აგრეთვე ნერვული მოქმედების სტიმულატორებს. 3. ფილოსოფიაში — სტოელთა (იხ. *სტოიციზმი*) ეთიკის ერთ-ერთი ძირითადი ცნება, რ-იც გულისხმობს სულის სრულ განთავისუფლებას ვნებათაგან. სტოელთა მოძღვრების მიხედვით, „ვნება" სულის არაგონივრული მოძრაობაა, რაც იმაში გამოიხატება, რომ სული უარყოფს სიკეთისა და ბოროტების მართებული განსჯის გზას. მათი აზრით, ბრძენისათვის უცხო უნდა იყოს ვნებათა ღელვა, შიშისა თუ სევდის გრძნობა. თავდაპირველად ეს მოძღვრება განავითარა *მეგარის სკოლის* წარმომადგენელმა სტილპონმა, ხოლო მის კვალდაკვალ *ზენონ კიტიონელმა* (ძვ. წ. IV—III სს.).

**აპალაჩები,** აპალაჩის მთები (Appalachian Mountains), მთათა სისტემა ჩრდ. ამერიკაში (აშშ, კანადა). სიგრძე 2600 *კმ*, სიგანე 300—500 *კმ*, მაქს. სიმაღლე 2037 *მ* (მთა მიჩელი). აგებულია კრისტ. და დანალექი ქანებით. ა-ის ჩრდ. ნაწილი ძირითადად მოსწორებული ზეგანია (საშ. სიმაღლე 400 — 600 *მ*), რ-ზედაც აღმართულია ცალკეული ლოდა მასივები და მთები (ადირონდაკის მასივი — 1628 *მ*, მწვანე მთები — 1338 *მ* და სხვ.) ძველი გამყინვარების ნიშნებით. ა-ის სამხრ. ნაწილში შედარებით მაღალი მთები (ცისფერი ქედი) და ზეგნებია (პიდმონტის, აპალაჩის), რ-ებიც დანაწევრებულია ვიწრო და ღრმა ხეობებით. ჰავა ჩრდ-ში ზომიერია, სამხრ-ში — სუბტროპიკული. იანვ. საშ. ტემპ-რა ჩრდ-ში — 12°C, სამხრ-ში 8°C; ზაფხულისა, შესაბამისად, 18°C და 26°C. ნალექები 1000—1300 *მმ* წელიწადში. ა-იდან იწყება მდ-ები კონექტიკუტი, ჰუდსონი, სასკუეპე, ტენესი და სხვ. ჭარბობს მთის ტყის მურა ნიადაგი, მთისწინეთში — წითელმიწა და ყვითელმიწა ნიადაგები. ჩრდ. ა-ში წიწვიანი და შერეული ტყეებია; სამხრ-ში 1000 *მ*-მდე ფართოფოთლიანი ტყეებია, 1000 *მ* ზემოთ — წიწვიანი ტყეები და სუბალპ. მდელოები. ცხოველთა სამყაროში ბევრი ენდემური სახეობაა: ვირჯინიის ირემი, ვირჯინიის ოპოსუმი, ხის მაჩვზღარბა, დათვი ბარიბალი და სხვ. წიაღისეულიდან არის ქვანახშირი, ნავთობი, რკინის მადანი, ბუნებრივი აირი. ა. ტურიზმის, სათხილამურო და წყლის სპორტის, ნადირობის მნიშვნელოვანი რ-ნია. ა-ში არის ცნობილი ეროვნ. პარკები.

**აპალაჩიკოლა** (Apalachicola), მდინარე აშშ-ის სამხრ.-აღმ. ნაწილში. წარმოიქმნება მდ-ების ჩატაჰუჩისა და ფლინტის შეერთებით, რ-თაც სათავე აქვთ აპალაჩის მთების სამხრ. განტოტებებზე. ა-ის სიგრძე 160 *კმ*, ჩატაჰუჩის სათავიდან — 820 *კმ*. აუზის ფართ. 51,8 ათ. *კმ*². მიედინება მექსიკისპირა დაბლობზე, ერთვის აპალაჩიკოლის უბეს მექსიკის ყურეში. საზრდოობს წვიმის წყლით. საშ. წლ. ხარჯი 756 *მ*³/*წმ*. სანაოსნოა მთელ სიგრძეზე.

**აპალაჩის ქვანახშირის აუზი,** მსოფლიოში ერთ-ერთი უდიდესი ქვანახშირის აუზი. მდებარეობს აშშ-ის აღმ. ნაწილში, აპალაჩის მთების გასწვრივ, ოჰაიოს, პენსილვანიის დას. ნაწილის, დას. ვირჯინიის, კენტუკის აღმ. ნაწილის, ტენესისა და ალაბამის შტატების ფარგლებში. აუზის ფართ. დაახლ. 187,6 ათ. *კმ*². ნახშირის მარაგი 417,5 მლრდ. *ტ*. ნახშირის შემცველი წყება კარბონული ასაკისაა და შედარებით მცირე სიღრმეზეა (არაუმეტეს 640 *მ*). მუშავდება 28—30 ფენა (საშ. სისქე 1—3 *მ*). ჩრდ. ნაწილში ნახშირს ღია წესით იღებენ. ნახშირი კოქსვადია, თბოუნარიანობა 30,1 — 33,5 *მეგჯ/კგ* (7200—8000 *კკალ/კგ*). აუზის ფართო ექსპლუატაციას (დამუშავება დაიწყეს XVIII ს. დამლევიდან) ხელი შეუწყო მოპოვებისათვის ხელსაყრელმა პირობებმა და მეტალ. ცენტრების სიახლოვემ. 1946 — 50 წწ. საშ. წლიური მოპოვება — 366,2მლნ. *ტ*, 1966 წ.—278 მლნ. *ტ*. მოპოვების უდიდესი ნაწილი ქვანახშირის, მეტალ. და ენერგეტ. კომპანიების ხელშია.

**აპანაჟი** (ფრანგ. apanage), საფრანგეთში და ევროპის სხვა ქვეყნებში სამეფო დომენის ნაწილი, საუფლისწულო, რ-იც ეძლეოდათ მეფის ოჯახის მამრ. სქესის უგვირგვინო წარმომადგენლებს. საფრანგეთში არსებობდა XIII—XVII სს-ში.

**აპანი,** აპნისი, *იანვრის* ძვ. ქართ. სახელწოდება.

**აპაპა** (Apapa), ქ. ლაგოსის (ნიგერია) სამრეწვ. გარეუბანი და ავანპორტი. ქვეყნის მთავარი საზღვ. ნავსადგური ბენინის ყურის (გვინეის ყურე, ატლანტის ოკ.) სანაპიროზე; ტვირთბრუნვა 3 მლნ. *ტ* წელიწადში. გააქვთ კაკაო, პალმის ზეთი, მისი ნაყოფი და სხვა სას.-სამ. პროდუქცია. კვების მრეწვ. (უმთავრესად ზეთსახდელი საწარმოები), ავტომობილების და ძრავების აწყობა, გემთმშენებლობა და გემთშეკეთება.

**აპარატი** (ლათ. apparatus — მოწყობილობა), 1. ხელსაწყო, ტექნ. მოწყობილობა, სამარჯვი; 2. დაწესებულება ან დაწესებულებები, რ-ებიც ემსახურება მმართველობის ან მეურნეობის რომელიმე დარგს; 3. დაწესებულებების თანამშრომელთა ერთობლიობა, შტატი; 4. გარკვეული ფიზიოლ. ფუნქციის მქონე ორგანოების ერთობლიობა ადამიანის, ცხოველის ან მცენარის ორგანიზმში (მაგ., სასუნთქი ა.); 5. თეორ. კვლევის მეთოდი, ხერხი (მაგ., მათ. ა. ლინგვისტიკაში და სხვ.). მეცნიერული ა., მეცნ. გამოცემაზე დართული შენიშვნები, ცხრილები, ვარიანტები და მისთ.

**აპარატული რთვა,** მსხვილი, ბუსუსოვანი ნართის დამზადების სისტემა; მასალად იყენებენ ყველა სახის მოკლე ბოჭკოს ან ბოჭკოვან ნარჩენებს, აგრეთვე მათ ნარევს. იხ. *რთვა*.




გულმკერდისა და მუცლის აორტის ნაწილები (წინა ხედი): 1. აორტის ბოლქვი; 2. აორტის ასწვრივი ნაწილი; 3. აორტის რკალი; 4. მხარ-თავის ღერო; 5. მარჯვენა ლავიწქვეშა არტერია; 6. მარჯვენა საერთო საძილე არტერია; 7. მარცხენა საერთო საძილე არტერია; 8. მარცხენა ლავიწქვეშა არტერია; 9. აორტის დასწვრივი ნაწილი; 10. ნეკნთაშუა არტერიები; 11. ფაშვის არტერია; 12. ჯორჯლის ზემო არტერია; 13. მუცლის აორტა; 14. წელის არტერიები; 15. აორტის გაორკაპება; 16. თეძოს საერთო არტერია; 17. გავის შუა არტერია; 18. ჯორჯლის ქვემო არტერია; 19. თირკმლის არტერია; 20. შუასაძგიდი; 21. გულმკერდის აორტა.

**აპარატული ფუნქცია** ოპტიკური ხელსაწყოსი, ფუნქცია, რ-იც აღწერს განათებულობის განაწილებას ხელსაწყოს მიერ შექმნილი გამოსხივების მცირე (წერტილოვან) წყაროს გამოსახულებაში. ა. ფ. იძლევა ხელსაწყოს *გარჩევის უნარის* შეფასების საშუალებას, ამყარებს კავშირს ობიექტის გამოსხივების განათებულობის განაწილებასა და თვით ობიექტის სიკაშკაშის განაწილებას შორის. იდეალური ოპტ. ხელსაწყო გამოსხივების წერტილოვან წყაროს წერტილის სახით გამოსახავს, რაც იმას ნიშნავს, რომ მისი ა. ფ., ამ წერტილის გარდა, ყველგან ნულის ტოლია.

რეალურ ოპტ. ხელსაწყოებში სინათლის დიფრაქციის, ხელსაწყოს დეფექტებისა და აბერაციის გამო წერტილოვანი წყაროს გამოსახულება სასრული სიდიდის ფართობს იკავებს და ხელსაწყოთა ა. ფ. ამ ფართობის საზღვრებში განსხვავებულია ნულისაგან. ა. ფ-ის გამოთვლა ძნელია, ამიტომ მას ხშირად ექსპერიმენტულად საზღვრავენ. როცა ა. ფ-ს სპექტრული ხელსაწყოების მიმართ იყენებენ, მაშინ მას სხვა შინაარსი აქვს. თუ ცნობილია სპექტრული ხელსაწყოს ა. ფ., გამოსაკვლევი წყაროს გამოსხივების სპექტრში შეიძლება დადგინდეს ენერგიის ჭეშმარიტი განაწილება.



აპატიტი.
კრისტალების ფორმა.

**აპარელი** (ფრანგ. appareil), 1. სამხ.-საინჟინრო საქმეში — მცირედ დაქანებული ჩასასვლელი ციცაბო ადგილებში. აკეთებენ უმთავრესად სანგრებში (ქვემეხებისა და ტანკებისათვის), აგრეთვე ავტომობილების შესაფარებში; გადასაცურ საშუალებებზე სამხ. ტექ. დამტვირთავი.სპეც. მოწყობილობა. ციხესიმაგრეებში ა. ეწყობოდა ქვემეხების ასატანად შემაღლებულ ადგილზე; 2. დამრეცი ბაქანი (ზოგჯერ მექანიზებულად მოძრავი) ან ყრილი რკინიგზის მოძრავ შემადგენლობაზე თვითმავალი ტექნიკის დასატვირთად; 3. საგანგებო მისასვლელი შენობის შემაღლებულ ნაწილთან (იხ. *პანდუსი*).

**აპარტი** (ფრანგ. aparté, <ლათ. parte — განზე), მაყურებლისადმი მიმართული მონოლოგი ან რეპლიკა (იგულისხმება, რომ სცენაზე მყოფთ არ ესმით), რ-ის საშუალებითაც გადმოცემულია გმირის რაიმე ფარული აზრი ან გრძნობა. ა-ს ფართოდ იყენებდნენ ჯერ კიდევ ანტ. პიესებში. გვხვდება თანამედროვე დრამატურგიაშიც.

**აპარტეიდი,** აპართეიდი [აფრიკაანსზე (ბურების ენაზე) Apartheid— ცალ-ცალკე ცხოვრება], თეთრკანიანთა და ფერადკანიანთა სრული გათიშვის სახელმწ. პოლიტიკა სამხრ. აფრიკის რესპუბლიკაში. ა. რასობრივი *სეგრეგაციისა* და დისკრიმინაციის უკიდურესი ფორმაა, მიმართული უპირატესად მკვიდრი აფრიკელი მოსახლეობის — ბანტუს ტომების, აგრეთვე სხვა აფრიკელ და არაევროპელ ფერადკანიანთა წინააღმდეგ. ოფიციალურად, როგორც სახელმწ. პოლიტიკა, შემოიღეს 1948. მიღებული საკანონმდებლო აქტებით ფერადკანიანებს საცხოვრებლად და სამუშაოდ მიჩენილი აქვთ მწირი რეზერვატები, ქალაქებში — ცალკეული უბნები და განაპირა დასახლებანი — ლოკაციები. განსაკუთრებით მძიმე პირობებია შექმნილი ე. წ. ბანტუსტანებში (რეზერვატებში) — ბანტუს ტომებისათვის განკუთვნილ რ-ნებში (რ-იც შეადგენს რესპ. ტერიტორიის 12%); საზ. ადგილები, კულტ., განათლების, სამედიცინო და სხვ. დაწესებულებანი ცალ-ცალკეა თეთრკანიანებისა და ფერადკანიანებისათვის. ა-ის კანონმდებლობის დამრღვევი ისჯება როგორც სისხლის სამართ. დამნაშავე. ა-ის რეჟიმის წინააღმდეგ იბრძვიან ფერადკანიანთა და თეთრკანიანთა პროგრ. ორგანიზაციები. ხელისუფლება მკაცრი რეპრესიებითა და ტერორით ცდილობს ჩაახშოს ეს ბრძოლა. გაეროს მრავალჯერ დაგმო ა., როგორც სერიოზული საერთაშორისო დანაშაული.



აპენდიკულარია (Falia ethiopica).

**აპასიონატო** (იტალ. appassionato, გზნებით, დიდი გრძნობით, შთაგონებით), მუსიკალური ნაწარმოების შესრულების ხასიათი. ხშირად უკავშირდება ტემპის აღმნიშვნელ ტერმინს (ალეგრო აპასიონატო); ზოგჯერ ნაწარმოების სახელწოდებაც არის, მაგ., ბეთჰოვენის სონატა „აპასიონატა".

**აპასტამბას კანონები,** ძვ. ინდური სამართლის ძეგლი, შედგენილი ბრაჰმანთა ერთ-ერთი სკოლის, სახელდობრ, აპასტამბას სკოლის მიერ დაახლ. ძვ. წ. IV ს. ჩვეულებითი სამართ. ნორმებთან ერთად შეიცავს ზნეობრივი, სარწმუნოებრივი და საყოფაცხოვრებო ხასიათის რჩევა-დარიგებებს. ვრცლად ასახავს ძვ. ინდოეთის საზ. წესწყობილებას — *ვარნების* (კასტების) სოც. სისტემას, მათს უფლებრივ მდგომარეობას. ამასთანავე, აყალიბებს სამოქალაქო სამართ. ცალკეულ ნორმებს (საოჯახო, მემკვიდრეობითი და სხვ.).

*ნ. კორძაია-სამადაშვილი.*

**აპატიტი** [ბერძ. apatē—ვატყუებ (წინათ ადვილად ერეოდათ სხვა მინერალებში)], მინერალი. ქიმ. შედგენილობა $Ca_5[PO_4]_3(F,Cl,OH)$. თუ ჭარბობს F, ეწოდება ფტორაპატიტი, თუ Cl — ქლორაპატიტი, თუ OH—ჰიდროქსილაპატიტი; ხშირად Ca ჩანაცვლებულია Sr-ით (11%-მდე) ან იშვიათმიწა და სხვა ელემენტებით. კრისტალდება ჰექსაგონურ სინგონიაში. აქვს ნემსისებრი, სვეტისებრი და ფირფიტისებრი კრისტალი. ზოგიერთი კრისტალი 1 *მ* აღწევს და 160 *კგ*-ზე მეტს იწონის. გავრცელებულია მარცვლოვანი, მკვრივი და მიწისებრი აგრეგატები. დანალექ ქანებში გვხვდება ა-ის დანაგროვები, რ-თაც ფოსფორიტები ეწოდებათ. ფერად ხშირად მომწვანო ცისფერი, მწვანე, იისფერი, მურა, ზოგჯერ უფეროა. ელვარება მინისებრი აქვს, ჩამონატეხს — ცხიმოვანი, სიმაგრე მინერალოგიური სკალით — 5. სიმკვრივე—3200 *კგ/მ³*. იხსნება მჟავებში. წარმოშობა — მაგმური (დაკავშირებულია ტუტე ქანებთან) და პნევმატოლითურ-ჰიდროთერმული. ა-ის მსოფლიოში უდიდესი საბადო სსრკ-შია (ხიბინის მთები, კოლის ნ.-კ.). ა-ს იყენებენ ფოსფორიანი სასუქების (სუპერფოსფატის) დასამზადებლად, ფოსფორისა და ფოსფორმჟავას მისაღებად.

**აპატიტი,** ქალაქი (1966-მდე დაბა) რსფსრ მურმანსკის ოლქში, ტბა იმანდრასა და ხიბინის მთებს შორის. რკინიგზის სადგ. კიროვსკიდან 23 *კმ*. 53 ათ. მცხ. (1974). აპატიტ-ნეფელინის გამამდიდრებელი ფ-კა, კიროვსკის სრესი, რკინაბეტონის ქ-ნა, სხვადასხვა სამშენებლო ორგანიზაციები, კვების მრეწვ. დამხმარე საწარმოები. სსრკ მეცნ. აკად. კოლის ფილიალი. ა. დაარსდა 1935 აპატიტ-ნეფელინის საბადოების დამუშავებასთან დაკავშირებით.

**აპატრიდი,** იგივეა, რაც *აპოლიდი*.

**აპაში** (ფრანგ. apache — ინდიელების ტომის — აპაჩების — სახელწოდების მიხედვით), 1. დეკლასირებული ელემენტი საფრანგეთში (ქურდბაცაცა, ხულიგანი, ბანდიტი); 2. მამაკაცის პერანგი, რომელსაც ფართო, გადახსნილი საყელო აქვს.

**აპაჩები,** ამერიკელ ინდიელთა ტომი. ამჟამად ცხოვრობენ არიზონის, აჰ. მექსიკოსა და ოკლაჰომის რეზერვაციებში. რაოდენობა 7 ათ-მდე კაცი. ნავაჰებთან ერთად ქმნიან *ათაბასკების* სამხრ. შტოს. ენა განეკუთვნება *ათაბასკური ენების* სამხრ. ქვეჯგუფს. მისდევდნენ ნადირობას, შემგროვებლობას, მებოსტნეობას. ევრ. დამპყრობლებმა აყარეს თავიანთი სამოსახლოებიდან და შერეკეს რეზერვაციებში, რამაც XIX ს. 70-იან წლებში გამოიწვია ა-ის აჯანყება ახალ მექსიკაში.

**აპდაიკი** (Updike) ჯონ ჰოიერ (დ. 18. III. 1932, შილინგტონი, პენსილვანიის შტ.), ამერ. მწერალი. დაამთავრა ჰარვარდის უნ-ტი და ოქსფორდის (ინგლისში) ფერწერისა და ხელოვნ. სკოლა. ლიტ. ასპარეზზე გამოჩნდა 1955-იდან. პირველი რომანის „ბაზრობა დავრდომილთა თავშესაფარში" (1959) გამოქვეყნებისთანავე საყოველთაო ყურადღება მიიპყრო. რომანმა „კენტავრი" (1963), რ-საც ეროვნ. წიგნის პრემია მიეკუთვნა, ავტორს მხატვრული პროზის ოსტატის სახელი დაუმკვიდრა. ამ რომანის უაღრესად თანამედროვე სიუჟეტი დაფუძნებულია მითოლ. სახე-სიმბოლოებზე, რ-თა მეოხებით მწერალი დიდ მხატვრულ განზოგადებას აღწევს. ა-ს ეკუთვნის აგრეთვე რომანი „ბაჭიავ, გაიქეცი" (1960), ვრცელი მოთხრობები „ფერმა" (1965), „წყვილები" (1968), მოთხრობათა კრებულები „იგივე კარი" (1959), „მტრედის ფრთა" (1962), „მუსიკალური სკოლა" (1966), ლექსთა კრებ. „ხისგან გამოთლილი ქათამი და სხვა სათამაშო არსებანი" (1958), „ტელეფონის ბოძები" (1963), რ-შიც შედის ქართვ. სპორტსმენისადმი მიძღვნილი ლექსი „ტრამპლინზე წაქცევა", პუბლიც. „შერჩეული პროზა (არამხატვრული პროზა)" (1965). ა-ის შემოქმედებაში სიკვდილ-სიცოცხლის, ადამიანის რაობისა და მოწოდების მარადიული საკითხები ერთდროულად მორალურ, სოც., ფილოს. და ფსიქოლ. ასპექტშია წარმოსახული. იგი რელიეფურად ძერწავს გარემოს, ღრმად სწვდება სულიერ სამყაროს და ადამიანთა გართულებულ ურთიერთობებს.

*თხზ.*: კენტავრი, თბ., 1972.

*ლიტ.*: История американской литературы, ч. 2, под ред. Н. М. Самохвалова, М., 1971; Ландор М., Романы-кентавры, «Вопросы литературы», 1967, № 2.

*ც. თოფურიძე.*

**აპეირონი** (ბერძ. apeiron—უსაზღვრო), აღნიშნავს იმას, რაც ყოველგვარი განსაზღვრულისა და სასრულის საფუძველი და წყაროა. ა-ის ცნება ფილოსოფიაში შემოიტანა *ანაქსიმანდრემ*.

**აპელა** (Apella), სახალხო კრება *სპარტაში*. იწვევდნენ თვეში ერთხელ, მონაწილეობდნენ მხოლოდ სრულუფლებიანი მოქალაქეები (30 წლის ასაკიდან)—სპარტიატები. თავდაპირველად ა-ს მეფეები იწვევდნენ, მოგვიანებით — *ეფოროსები*. იკრიბებოდნენ გაშლილ ადგილას და ფეხზე იდგნენ. ა. ფორმალურად ხელისუფლების უმაღლეს ორგანოს წარმოადგენდა, ფაქტობრივად შეზღუდული იყო *გერუსიისა* და ეფოროსების მიერ. ა-ზე განიხილებოდა მნიშვნელოვანი სახელმწ. საქმეები, ირჩევდნენ თანამდებობის პირებს. მას არ ჰქონდა საკანონმდებლო უფლება. საკითხების განხილვისას კამათი არ შეიძლებოდა. კენჭისყრა ყვირილით ხდებოდა, ზოგჯერ ხმებსაც ითვლიდნენ. თუ ა. დამოუკიდებლობას გამოიჩენდა, შეიძლებოდა მისი დაშლა. ა-ს მინიჭებული ჰქონდა სასამართლო ფუნქციაც.

**აპელაცია** (ლათ. appellatio—მიმართვა, საჩივარი), სასამართლოს განაჩენის ან გადაწყვეტილების გასაჩივრება ზემდგომ სასამართლო ინსტანციაში, რაც საქმის არსებით გადასინჯვას იწვევს. საქმის საკასაციო წესით გადასინჯვისაგან განსხვავებით, სააპელაციო წესით გადასინჯვისას სასამართლო ატარებს სასამართლო გამოძიებას (ბრალდებულის, მოწმეების დაკითხვა და ა. შ.) და გამოაქვს ახალი განაჩენი ან გადაწყვეტილება.

ა. შუა საუკ. საფრანგეთში, აბსოლუტიზმის განმტკიცების პერიოდში აღმოცენდა, როგორც ფეოდ. სასამართლოებზე სამეფო ხელისუფლების კონტროლის ერთ-ერთი საშუალება. ფართოდ იყენებენ თანამედროვე ბურჟ. ქვეყნების სამართალში; არის პირველი ინსტანციის სასამართლოს საქმიანობაზე კონტროლის ფორმა. როგორც წესი, შეიძლება ყველა სასამართლო განაჩენის სააპელაციო გასაჩივრება,

გარდა ნაფიც მსაჯულთა და განსაკუთრებული სასამართლოების განაჩენებისა. ა. ნაფიც მსაჯულთა ვერდიქტზე ნებადართულია მხოლოდ ინგლისში (1907-იდან).

საბჭ. საპროცესო სამართალი არ ცნობს ა-ს, როგორც გასაჩივრების განსაკუთრებულ სახეს (გასაჩივრების მიღებული ფორმა შეიცავს ა-ის მხოლოდ ცალკეულ ელემენტებს). სსრ კავშირში ქვემდგომი ინსტანციის სასამართლოს საქმიანობას ზემდგომი სასამართლო კონტროლს უწევს საქმის გადასინჯვის საკასაციო და საზედამხედველო წესით (იხ. *კასაცია, საზედამხედველო წარმოება*).

*ა. შუშანაშვილი.*

**აპელდორნი** (Apeldoorn), ქალაქი ნიდერლანდში, გელდერლანდის პროვინციაში. 123,6 ათ. მცხ. (1970). ნავმისადგომი აპელდორნის არხზე. სარკინიგზო კვანძი. მანქანათმშ. (უმთავრესად საანგარიშო-მომხსნელი მოწყობილობებისა და რეფრიჟერატორების დამზადება), ქიმ., ქაღალდის, საფეიქრო, ჰპილენძსადნობი მრეწვ. ა-ის მახლობლად მეფის საზაფხულო სასახლეა.

**აპელენტი** (ლათ. appellens — მიმმართველი), მ ი ს ა ტ ყ უ ე ბ ე ლ ი, ცხოველის მისაზიდი საშუალება. *რეპელენტის* (დასაფრთხობის) საწინააღმდეგოა. ა. შეიძლება იყოს ქიმ. ნივთიერება, რ-იც მოქმედებს ყნოსვისა და გემოვნების ორგანოებზე (*ატრაქტანტები*, ტელერგონები); ყურადღების მისაპყრობი საშუალება (ფრინველის ან ცხოველის ფიტული ანდა სხეულის ნაწილის ფორმა, შეფერილობა და სხვ.), სხვადასხვა სიხშირისა და სიძლიერის ბგერა; ელექტრული და მექან. მოვლენები. ხელოვნურ ა-ს ადამიანი ოდითგე იყენებს თევზის, ფრინველისა და ნადირის მისატყუებლად სარეწაო თევზჭერასა და სამონადირეო მეურნეობაში, აგრეთვე მავნე ცხოველების წინააღმდეგ საბრძოლველად.

**აპელესი** (Apelles), ძვ. წ. IV ს. II ნახ. ბერძენი ფერმწერი. პლინიუს უფროსის ცნობით, მაკედ. სამეფო კარის მხატვარი ყოფილა. მუშაობდა ეფესოში, კოსში, ალექსანდრიაში (ეგვიპტე); წერდა ტემპერით ფიცარზე, რ-საც ლაქის მაგვარი სითხით ფარავდა. იყენებდა მხოლოდ 4 ფერს (თეთრი, შავი, წითელი, ყვითელი). ვირტუოზულად ფლობდა ჩრდილნათელის ტექნიკას. შეუქმნია ფილიპე და ალექსანდრე მაკედონელთა პორტრეტები, ავტოპორტრეტი, „აფროდიტე ანადიომენე" (რ-საც ელინისტურ ხელოვნებაში მრავალი მიმბაძველი გამოუჩნდა), ალეგორიული კომპოზიცია „ცილისწამება". ა-ის ნამუშევრები არ შემონახულა.

**აპენდექტომია** (*აპენდიქსი* და ბერძ. ektomē — ამოკვეთა), დაავადებული ჭიანაწლავის (ბრმა ნაწლავის დანამატის) ამოკვეთა. მიმართავენ მწვავე ან ქრონ. *აპენდიციტის* დროს.

**აპენდიკულარიები** (Appendicularia), ზღვის პლანქტონური ცხოველების კლასი *გარსიანების* ქვეტიპისა. მათი მცირე ზომის (1 *სმ*-მდე სიგრძის) სხეული შედგება ტანისა და კუდისაგან, რ-შიც მოთავსებულია *ქორდა*, ზურგის ნერვული სიმი და კუნთოვანი უჯრედები. სხეულს გარს აკრავს გამჭვირვალე ლაბოვანი „ქოხი", რ-ის წინა, ცხრილისებრი ფილტრით დაფარულ ხვრელში შედის წყალი და მასთან ერთად მცირე ზომის ორგანიზმები, რ-ებითაც ა. იკვებებიან. უკანა ხვრელით ა. დროდადრო ტოვებენ ძვ. „ქოხს" და რამდენიმე საათის განმავლობაში წარმოქმნიან ახალს. მრავლდებიან სქესობრივად. გავრცელებული არიან ყველა ზღვასა და ოკეანეში. ვითარდებიან მეტამორფოზის გარეშე. ა-ის აგებულების მთელი რიგი პრიმიტ. ნიშანი ახლოებს მათ ყველა გარსიანის წინაპრებთან.

**აპენდიქსი** (ლათ. appendix — დანამატი), ბრმა ნაწლავის დანამატი — *ჭიანაწლავი*.

**აპენდიციტი** (*აპენდიქსი* და ბერძ.-itis— ანთება), ბრმა ნაწლავის დანამატის — *ჭიანაწლავის* ანთება. გამომწვევი მიზეზებიდან აღსანიშნავია მიკრობები (სტაფილოკოკი, სტრეპტოკოკი, ანაერობი, ნაწლავის ჩხირი და სხვ.); ხელის შემწყობი ფაქტორებია დანამატის სისხლის მიმოქცევის მოშლა, მისი სანათურის დახშობა (ექსკრემენტით ან საჭმელთან ერთად მოხვედრილი უცხო სხეულით), ყაბზობა, უხვი, ცხოველური ცილებით მდიდარი საკვები (ხორცი, თევზი), მსხვილი ნაწლავების მიდრეკილებები და სხვ. ა-ით ავადდება ყველა ასაკის ადამიანი.

არჩევენ მწვავე და ქრონ. ა-ს. მ წ ვ ავ ე ა-ს ახასიათებს ძლიერი ტკივილი მარჯვ. თეძოს ფოსოში. ზოგჯერ ტკივილი იწყება მკერდქვეშ ან ჭიპის არეში და მხოლოდ რამდენიმე საათის შემდეგ გადადის მარჯვ. თეძოს ფოსოში, ჭიანაწლავის მდებარეობის ადგილას; თან სდევს გულისრევა, ზოგჯერ პირღებინება, ტემპ-რის აწევა (37,5°—38,5°), *ლეიკოციტოზი* და სხვ. როგორც წესი, ბავშვებს მაღალი სიცხე აქვთ და მწვავე ა-ის მოვლენები სწრაფად ვითარდება. მოხუცებს კი ძალიან მძიმე ფორმის დროსაც ხშირად ნორმალური ტემპ-რა აქვთ და ა-ის დამახასიათებელი ნიშნებიც სუსტად არის გამოხატული, რაც აძნელებს ა-ის დროულ გამოცნობას. მწვავე ა-ის დიაგნოზის დადგენისთანავე აუცილებელია დაავადებული ჭიანაწლავის ამოკვეთა — აპენდექტომია. ოპერაციის დაგვიანების შემთხვევაში მოსალოდნელია ჭიანაწლავის ნეკროზი, მისი კედლის მთლიანობის დარღვევა — პერფორაცია, რასაც მოჰყვება დიფუზიური *პერიტონიტი*. სხვა გართულებებიდან აღსანიშნავია აბსცესი და ნაწლავთა გაუვალობა. ზოგჯერ შეტევამ შეიძლება უოპერაციოდ ჩაიაროს და ანთებითი მოვლენები თანდათან დაცხრეს, მაგრამ უმეტეს შემთხვევაში, ადრე თუ გვიან, შეტევა გამეორდება (რეციდიული ა.). ქ რ ო ნ ი კ უ ლ ი ა. უფრო ხშირად ვითარდება მწვავე ა-ის გადატანის შემდეგ. გვხვდება აგრეთვე ქრონ.-პირველადი ა., რ-საც ახასიათებს მუდმივი ყრუ ტკივილი მარჯვენა თეძოს ფოსოში, კუჭ-ნაწლავის ნორმალური მოქმედების მოშლა (გულისრევა, ყაბზობა, ზოგჯერ ფაღარათი), საერთო სისუსტე და სხვ. ასეთ შემთხვევაშიც საჭიროა აპენდექტომია.

მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: მწვავე ა-ის დროს სასწრაფო ოპერაცია. პირველი დახმარება: წოლითი რეჟიმი, მიუღებელია სათბური, ოყნა, საფაღარათო საშუალებანი. მიზანშეწონილი არაა ტკივილგამაყუჩებელ საშუალებათა ხმარება, რადგანაც ამის შემდეგ ძნელდება სწორი დიაგნოზის დასმა.

*მ. კომახიძე.*

**აპენინები,** ა პ ე ნ ი ნ ი ს მ თ ე ბ ი (იტალ. Appennino), მთათა სისტემა იტალიაში. უჭირავს აპენინის ნ.-კ-ის დიდი ნაწილი. ჩრდ.-დას-ით ერწყმის ალპის მთებს (საზღვარი კადიბონის უღელტეხილზეა), სამხრ.-აღმ-ით 1200 *კმ*-ზე გადაჭიმულია მესინის სრუტემდე. სიმაღლე 3000 *მ*-მდე. ა-ის შექმნაში დიდი მნიშვნელობა ჰქონდა ვულკანიზმს, რ-იც ტექტონ. პროცესებთან ერთად დღესაც გრძელდება. ამას მოწმობს ვულკან ვეზუვის ამოფრქვევა (1944), მესინის მიწისძვრა (1908).

რელიეფის ხასიათისა და გეოლ. აგებულების მიხედვით ა. იყოფა ჩრდ., ცენტრ. და სამხრ. ა-ად. ჩრდ. ა. (ლიგურიის ა., ტოსკანაემილიის ა.)—სიმაღლე 2 ათ. *მ*-ზე მეტი, აგებულია მესამეული ასაკის თიხებით, ქვიშებითა და ქვიშაქვებით, მეტამორფული და ამონთხეული ქანებით. სამხრ. კალთები ციცაბოა, დანაწევრებული. ცენტრ. ა. (უმბრია-მარკის ა. და აბრუცის მთები) — სიმაღლე 2914 *მ*-მდე (მთა კორნო) აგებულია მეზოზოური (თხემი) და მესამეული ასაკის დანალექი ქანებით (უმთავრესად კირქვებით). კლდოვანი ქედები შიშველია, ტაფობებში ნაყოფიერი ნიადაგია. გავრცელებულია კარსტი. დას-ით ესაზღვრება ჩამქრალი ვულკანების რ-ნი (ლაციო). სამხრ. ა. (ნეაპოლის ა., მოლიზეს ზეგანი და ლუკანის ა.) ორი ზოლისგან შედგება. უფრო მაღალი დას. ზოლი აგებულია მეზოზ. ასაკის კირქვებით, დაბალი — აღმ.— მესამეული ფხვიერი ქანებით. სამხრ. ა. ნეაპოლის ვულკ. რ-ნს ეკვრის. სამხრ. ა-ის აღმ. კალთასა და ადრიატიკის ზღ. ნაპირს შორის კირქვიანი ზოლია (მასივი გარგანო და კარსტული პლატო ლემურჯე).

ა.-შია მურა ნახშირის, ლიგნიტის, ტორფისა და ბიტუმიანი ფიქლების საბადოები, აგრეთვე სამშენებლო და სანახელავო ქვის კარიერები (განთქმული კარარის მარმარილო), ბუნებრივი აირის, ნავთობისა და სხვ. საბადოები. ხმელთაშუა ზღვის ტიპის მთის ჰავა (მშრალი ზაფხული და წვიმიანი ზამთარი), მთაში საკმაოდ ცივა. იანვ. საშ. ტემპ-რა ჩრდ-ით დაახლ. 0°-C. სამხრ-ით 11° C-მდე. ზაფხული მთისწინეთში ცხელია. ივლ. საშ. ტემპ-რა 24°-იდან 28° C-მდე. ნალექები მთების ქარპირა კალთებზე 1000—2000 *მმ* წელიწადში, ლიგურიის ა-ში 3000 *მმ*-ზე მეტი. აღმ. კალთებზე იცის თოვლი, რ-იც 2000 *მ* სიმაღლეზე 180—190 დღე არ დნება. ა-ში სათავე აქვს მდ-ებს ტიბრს, არნოს, სელეს, ვოლტურნოსა და სხვ., რ-ებიც ზამთარ-შემოდგომაზე წყალუხვია. არის კარული და ვულკ. წარმოშობის ტბები. მთების ქვედა კალთებზე ჭარბობს კულტ. ლანდშაფტი (ზეთისხილის ბაღები, ნათესები, ვენახები, ციტრუსები და სხვ.), ჩრდ-ით 500—600 *მ*-მდე და სამხრ-ით 700—800 *მ*-მდე არის მარადმწვანე მაკვისი, კლდოვან ნიადაგზე—გარიგა, ნოტიო ადგილებში 500 *მ*-იდან 1400 *მ*-მდე მუხნარები და წაბლნარებია. დაწყებული 800 *მ*-იდან ჩრდ-ში და 1000 — 1200 *მ* სამხრ-ში წიფლის ტყე ჭარბობს. წიწვიანი ხეები (ევრ. სოჭი, შავი ფიჭვი) ზოგან (ტოსკანა, კალაბრია) ტყის ზედა საზღვრამდე ადის. მცირე უბნებზე ცენტრ. ა-ში ალპ. მცენარეულობაცაა. ცხოველთა სამყარო მეტად ღარიბია. ძუძუმწოვრებიდან შემორჩენილია მგელი, ჯეირანი, შველი, კვერნა, ციყვი, კურდღელი, ქრცვინი. ბევრია ფრინველი და ქვეწარმავალი.

*ლიტ.*: დ ო ბ რ ი ნ ი ნ ი ბ., დასავლეთ ევროპის ფიზიკური გეოგრაფია, ტ. 1953; მ ი ხ ი ლ ე, Апеннинская Италия, «Землеведение», 1915, кн. 3—4.

**აპენინის კულტურა,** ბრინჯაოს ხანის არქეოლ. კულტურა, გავრცელებულია თითქმის მთელ აპენინის ნ.-კ-ზე (იტალია). თარიღდება დაახლ. ძვ. წ. II ათასწლ. ა. კ-თვის დამახასიათებელი ძეგლები აღმოჩენილია ბუნებრივ მღვიმეებში (პერტოზა, ზახიტო, ფელჩი) და ნასოფლარებში (სკოლიო-დელ-ტონო, კოპა-ნევიგატა). ა. კ-ის ხანის მოსახლ. ძირითადად მესაქონლეობას მისდევდა. უმთავრესად იყენებდნენ ძვლის, რქისა და ქვის იარაღს. ბრინჯაოს ნივთები იშვიათად გვხვდება. სხვადასხვა რ-ნებში მოპოვებული კერამიკა განსხვავდება დამზადების ტექნიკით, მოყვანილობითა და შემკულობით. ა. კ-თვის დამახასიათებელია ჯგუფური სამარხები (ქვის წრეები), მეგალითური ნაგებობები, მცირე ზომის ხელოვნური გამოქვაბულები). ა. კ-ის ხანის მოსახლ. კავშირი ჰქონდა ეგეოსის ზღვის აუზის ქვეყნებთან (აღმოჩენილია ძვ. წ. XVI ს. მიკენური კერამიკა).

*ლიტ.*: Н е м и р о в с к и й А. И., Племена Италии во 2-м тыс. до н. э., «Вестник древней истории», 1957, № 1.





აპენინის კულტურა. თიხის ჭურჭელი. ძვ. წ. II ათასწლეული.

**აპენინის ნახევარკუნძული,** ნახევარკუნძული სამხრ. ევროპაში, შეჭრილია ხმელთაშუა ზღვაში. ფართ. 149 ათ. *კმ*².

სიგრძე დაახლ. 1100 *კმ*, სიგანე 130—300 *კმ*. ჩრდ-ით ესაზღვრება პადანის დაბლობი, აღმ-ით — ადრიატიკის ზღვა, სამხრ-ით — იონიის ზღვა, დას-ით — ტირენის ზღვა. ტერიტ. დიდი ნაწილი უკავია *აპენინებს*. ნაპირები სუსტადაა დანაწევრებული. აღმ. სანაპიროს ჩრდ. ნაწილი დაჭაობებულია, ბევრია ლაგუნა; სამხრ. ნაპირი მთიანია. ბუნებრივი ყურეები ცოტაა. დას. სანაპირო უფრო დანაწევრებული, ციცაბო და ფლატოვანია. ბევრია ბუნებრივი ნავსაყუდელი (გენუა, ნეაპოლი). ჰავა — თბილი, ხმელთაშუა ზღვისა. მდინარეთა ქსელი (გარდა კარსტული ზონებისა) ხშირია. მთავარი მდ-ებია ტიბრი და არნო. ბევრია კარსტული და ვულკ. წარმოშობის ტბა (ბოლსენა, ვიკო, ბრაჩანო, ალბანო და სხვ.) დაბლობებში მეტწილად კულტ. მცენარეულობა (ხორბალი, ვაზი, ზეთისხილი, ციტრუსები) იზრდება. ბუნებრივი მცენარეული საფარი (უმთავრესად მაკვისი და გარიგა) აქაიქლაა შემორჩენილი. ა. ნ-ზე მდებარეობს იტალ. უმეტესი ნაწილი.

**ᲐᲞᲔᲠᲘᲝᲓᲣᲚᲘ ᲡᲘᲡᲢᲔᲛᲐ,** სისტემა, რ-შიც ენერგიის დიდი დანაკარგის გამო შეუძლებელია საკუთარი რხევები. ა. ს-ის მაგალითია ზამბარის მეშვეობით გაწონასწორებული $m$ მასის ტვირთი, რ-ზედაც მოქმედებს სიჩქარის პროპორციული ხახუნის ძალა. ხახუნის კოეფიციენტის $b_{კრ}$ კრიზისული მნიშვნელობის დროს რხევითი სისტემა გადადის ა. ს-ში, $b_{კრ}=2\sqrt{mk}$, სადაც $k$ ზამბარის დრეკადობის კოეფიციენტია. მიმდევრობით ჩართული $L$ ინდუქტიურობა, $C$ ტევადობა და საკმაოდ დიდი აქტ. $R$ წინაღობა აგრეთვე ა. ს-ს წარმოადგენს. ამ შემთხვევაში $R_{კრ}=2\sqrt{L/C}$.


აპერტურა.

იმ პირობებიდან, რ-ებიც განსაზღვრავს $b_{კრ}$ და $R_{კრ}$, ჩანს, რომ სისტემის გადასვლა რხევითიდან აპერიოდულში ხდება არა მარტო $b$-ს (ან $R$-ის) გაზრდით, არამედ „რხევითი პარამეტრების" ცვლილების დროსაც. მაგ., მექან. სისტემისათვის, თუ $k=0$ (არა გვაქვს წონასწორობის მდებარეობისაკენ დამაბრუნებელი ძალა), $b$ მნიშვნელობისაგან დამოუკიდებლად სისტემა აპერიოდულია.

ა. ს-ს იყენებენ ავტომ. რეგულირების მოწყობილობებში, ელექტრული რხევების განიერზოლიან გამაძლიერებლებში და ა. შ.

**ᲐᲞᲔᲠᲢᲣᲠᲐ** (ლათ. apertura — ხვრეტი), ოპტიკური სისტემების მოქმედი ხვრეტი, რ-იც განისაზღვრება ლინზების ან დიაფრაგმების ზომით. კუთხური ა. ოპტ. სისტემაში შემავალი კონუსური სინათლის ნაკადის კიდურა სხივებს შორის მოთავსებული $\alpha$ კუთხეა (იხ. ნახ.). რიცხვითი ა. უდრის $n\sin\alpha/2$, სადაც $n$ იმ გარემოს გარდატეხის მაჩვენებელია, რ-შიც საგანია მოთავსებული. გამოსახულების განათებულობა რიცხვითი ა-ის კვადრატის პროპორციულია. ხელსაწყოს *გარჩევის უნარი*, ე. ი. მინ. მანძილი, რ-ზედაც ორი ახლომდებარე წერტილი ჯერ კიდევ ცალ-ცალკე ჩანს, ა-ის პროპორციულია. მით უფრო მეტია ა., რაც მეტია $n$, ამიტომ განსახილველ სხეულებს ხშირად ათავსებენ დიდი გარდატეხის მაჩვენებლის მქონე სითხეში (ე. წ. იმერსიულ სითხეში).


თელის აპეტალური ყვავილი მარტივი (გვირგვინსმოკლებული) ყვავილსაფრით.

**ᲐᲞᲔᲠᲪᲔᲤᲪᲘᲐ** (ლათ. ad—თან, perceptio—აღქმა), გარე სამყაროს საგნებისა და მოვლენების აღქმის განპირობებულობა ფსიქ. ცხოვრების, როგორც მთელის, საერთო შინაარსის თავისებურებებით, ცოდნის მარაგითა და პიროვნების კონკრ. მდგომარეობით. ტერმ. „ა." შემოიღო გ. *ლაიბნიცმა* ცნობიერებამდე ჯერ კიდევ მიუღწეველი შთაბეჭდილებების („პერცეფციების") გაცნობიერების პროცესის აღსანიშნავად.

ი. *კანტის* მიხედვით, ა. არის ცნობიერება საერთოდ. იგი განასხვავებს ემპირიულ ა-სა და ტრანსცენდ. ა-ს. პირველი გულისხმობს „მე-ს" გაცნობიერებას. ტრანსცენდ. ა. არის ის ერთიანობა, რ-ის საშუალებითაც გრძნობადს ინტუიციაში მოცემული მრავალსახეობა ობიექტის ცნებად ერთიანდება. ტრანსცენდ. ა-ის მიერ დაკავშირებულ წარმოდგენებს საყოველთაო მნიშვნელობა აქვს. სამყარო, ბუნება, სწორედ ამ სახის ა-ის ანუ ტრანსცენდ. ცნობიერების შემოქმედებას წარმოადგენს.

ა., როგორც ტრად. ფსიქოლ. ცნება, გულისხმობს ადამიანის წარსული გამოცდილებისა და ცნობიერების შინაარსის გავლენას აღქმაზე. სხვადასხვა გამოცდილებისა და ინტერესების მქონე ადამიანები ერთსა და იმავე მოვლენას გარკვეულ ფარგლებში განსხვავებულად აღიქვამენ. საგნის მიმართ ძვ. გამოცდილების შედეგად ეს საგანი აღქმაში აისახება უფრო სრულად, ვიდრე იმ შეგრძნებებში, რ-ებსაც იგი იწვევს (იხ. *აღქმა*).

განასხვავებენ მყარსა და დროებითს (არამყარ) ა-ს. პირველ შემთხვევაში აღქმაზე გავლენას ახდენს პიროვნების სტაბილური, მყარი თავისებურებანი, მისი საერთო მიმართულობა, მტკიცე ინტერესები, მსოფლმხედველობა, მეორე შემთხვევაში კი დროებითი, მომენტალური განწყობანი. არსებობს ა-ის რამდენიმე განსხვავებული თეორია. ტრად. ასოციაციონისტური ფსიქოლოგიისათვის ყველაზე მეტად დამახასიათებელია ჰერბარტისეული გაგება (XIX ს.), რ-ის თანახმად, ა. წარმოადგენს საგნის აღქმის პროცესში აღმოცენებული ხატის (ან მიღებულ შეგრძნებათა) შევსებას თუ სხვაგვარ შეცვლას (ასიმილაციას) იმ ადრე მიღებულ წარმოდგენათა გავლენით, რ-ებიც აღქმის პროცესში ამოტივტივდნენ სუბიექტის ცნობიერებაში არაცნობიერიდან, სადაც ინახება წარმოდგენათა მარაგი („აპერცეფციული მასა"). ძვ. წარმოდგენებს, რ-ებიც აღქმაში მიღებულის ასიმილაციას ახდენენ, ი. ჰერბარტი „მააპერცეფცირებელ წარმოდგენებს" უწოდებდა. თანამედროვე ფსიქოლოგიაში ა-ის ასეთი გაგება მოძველებულ და მექანისტურ „ატომისტურ" გაგებად ითვლება; არაცნობიერი წარმოდგენების ცნება შინაგანი წინააღმდეგობის შემცველია, რადგანაც წარმოდგენა არის თვალსაჩინო ხატი, ე. ი. ცნობიერების შინაარსი. გარდა ამისა, სუბიექტის შინაგანი მდგომარეობის აღქმაზე გავლენის ფაქტი, გავრცელებული შეხედულების თანახმად, წარმოადგენს მთლიანი პიროვნების მდგომარეობის, მისი „მომართვის", თუ მისი *განწყობის* გავლენის შედეგს; ამიტომ თანამედროვე მეცნ. ფსიქოლოგიაში ტერმინ „ა-ის" ხმარებას გაურბიან, მის მაგივრად სულ უფრო ხშირად „განწყობის", ზოგჯერ „მომართვის" თუ „მომართულობის" შესახებ ლაპარაკობენ. ექსპერ. ფსიქოლ. ფუძემდებლის ვ. ვუნდტის მიხედვით, ა. ვოლუნტატური ბუნების მოვლენაა, რ-იც განაპირობებს ყველა ფსიქ. მოვლენის გაცნობიერებას. მას ა-ზე დაჰყავს ცნობიერ მოვლენათა შერჩევითი ხასიათი, აღქმის მთლიანობა და ა. შ. დღეს ამ კონცეფციას მხოლოდ ისტ. მნიშვნელობა აქვს. საბჭოთა ფსიქოლოგები ხაზგასმით მიუთითებენ ამ კონცეფციის იდეალისტურ, ინდეტერმინისტულ ხასიათზე. *რ. ნათაძე, ო. ჯუღელი.*

**ᲐᲞᲔᲢᲐᲚᲣᲠᲘ ᲧᲕᲐᲕᲘᲚᲘ** (ბერძნ. a — უარყ. ნაწ. და petalon — გვირგვინის ფურცელი), გვირგვინის ფურცლებს მოკლებული ყვავილი, რ-ის ყვავილსაფარი შედგება ერთ წრედ განლაგებული ჯამის ფოთოლაკებისა ან მცირე ზომის ქერქლებისა და გამონაზარდებისაგან. ადრე ა. ყ-ს გვირგვინის ფურცლებიან ყვავილზე უფრო პრიმიტიულად თვლიდნენ. შემდეგ კი დადგინდა, რომ ის წარმოშობილი იყო ორსქესიანი ყვავილებისაგან, რ-თაც ევოლ. პროცესში, მწერებით დამტვერვიდან ქარით დამტვერვაზე გადასვლის გამო, დაუკარგავთ გვირგვინის ფურცლები.

**ᲐᲞᲔᲥᲡᲘ** ა ს ტ რ ო ნ ო მ ი ა შ ი (ლათ. apex — წვერი, წვეტი), წერტილი ცის სფეროზე, საითაც მიმართულია დედამიწის, მზის ან სხვა კოსმ. სხეულის მოძრაობა. მზის ირგვლივ დედამიწის გარემოქცევის ა. მდებარეობს ეკლიპტიკის სიბრტყეში მზისკენ მიმართულების მართობულად (დედამიწის ჩრდ. ნახევარსფეროზე მყოფი დამკვირვებლისათვის, თუ სახით მზისკენაა — მარჯვნივ). წლის განმავლობაში ა-ის მდებარეობა განუწყვეტლივ იცვლება. უახლოესი ვარსკვლავების მიმართ მზის სისტემის ა. ჰერკულესის თანავარსკვლავედში მდებარეობს. ა. ეწოდება აგრეთვე დედამიწის ხელოვნური თანამგზავრის ორბიტის წერტილს, რ-იც მაქსიმალურადაა დაშორებული დედამიწის ეკვატორის სიბრტყიდან ჩრდ. მიმართულებით.

**ᲐᲞᲗᲔᲙᲔᲠᲘ** (Aptheker) ჰერბერტ (დ. 1915), ამერიკელი ისტორიკოსი და პუბლიცისტი. აშშ-ის კომპარტიის წევრი. წლების მანძილზე ასწავლიდა ისტორიას ჯეფერსონის სახ. სოც. მეცნ. სკოლაში. 1957—63 იყო პროგრ. ჟურნ. „პოლიტიკულ აფეარზის" („Political Affairs") მთავარი რედაქტორი. 1964-იდან — მარქსისტული კვლევის ამერ. ინ-ტის დირექტორი. ა-ის მთავარი ნაშრომები ეძღვნება აშშ-ის ზანგი ხალხის ისტორიას. ა-ის პუბლიც. ნაშრომებში მხილებულია თანამედროვე ბურჟ. ისტორიულ კონცეფციათა რეაქციული არსი.

*თხზ.*: Американский негр сегодня, М., 1963; Внешняя политика США и «холодная война», М., 1963; История американского народа, [т. 1—2], М., 1961—62; О сущности свободы, М., 1961.

**ᲐᲞᲘ** (Api), ა პ ი - ს ლ ა უ, ერთ-ერთი ყველაზე აქტიური მოქმედი ვულკანი ინდონეზიაში კ. სანგეანგზე (ფლორესის ზღვა, კ. სუმბავის ჩრდ.-აღმ. სანაპიროს მახლობლად). სიმაღლე 1949 *მ*.

**ᲐᲞᲘᲐ** (Apia), დას. სამოას დედაქალაქი. 30,6 ათ. მცხ (1972, შეფასება). ნავსადგ. კ. უპოლუს (სამოას არქ., წყნარი ოკ.) ჩრდ. სანაპიროზე; ქვეყნის საგარეოსავაჭრო ოპერაციათა ცენტრი. გააქვთ კოპრი, ბანანი, კაკაო. წყნარ ოკ-ში მოცურავე გემების ლუზაზე სადგომი. საერთაშ. მნიშვნელობის აეროპორტი.

**ᲐᲞᲘᲐᲜᲔ ᲐᲚᲔᲥᲡᲐᲜᲓᲠᲘᲔᲚᲘ** (Appianos ho Alexandreōtikos) (დაახლ. 90—170), რომაელი ისტორიკოსი და სახელმწ. მოღვაწე, ტომით ბერძენი, ავტორი 24 წიგნად (ბერძნ. ენაზე) დაწერილი „რომის ისტორიის". ჩვენამდე სრულადაა მოღწეული VI—VIII-და XI—XVII წიგნები. XVIII—XXIV—დაკარგულია, სხვა წიგნები ფრაგმენტულადაა შემონახული. თხზულებაში ასახულია რომის ისტორია მისი დაარსებიდან II ს. პირველ მეოთხედამდე. XII წიგნი (მითრიდატეს ომების ისტორია) შეიცავს ბევრ საინტერესო ცნობას საქართვ. შესახებ. ა. აყენებს ევრ. და აზიელ იბერთა ურთიერთობის საკითხს. ა. არგონავტების მითის ოქროს საწმისის ამბავს კოლხეთში ოქროს ქვიშის მოპოვების წესს უკავშირებს. აგვიწერს *პომპეუსის* ბრძოლას იბერთა მეფე არტოკესთან (არტაგი), ალბანეთში — მეფე ოროიზესთან. ახასიათებს რომაელთა დამოკიდებულებას დაპყრობილ ხალხთან (ქვეშევრდომები, მოკავშირენი, სამეფო ძალაუფლების მქონენი). ნახსენებია, რომ პომპეიუსმა კოლხთა დინასტად (მმართველად) დააყენა არისტარქე. პომპეიუსის ტრიუმფის დროს ტყვეთა და მძევალთა შორის მოხსენიებული არიან კოლხთა სკეპტუქოსი (მმარ-

თვეილი) ოლთაკე (ამ სახელს ვხვდებით პლუტარქესთან, რ-იც მას „დინასტს“ უწოდებს), იბერთა სამი და ალბანთა ორი მთავარი.

*თხზ.*: მითრიდატეს ომების ისტორია, თ. ყაუხჩიშვილის გამოც., თბ., 1959.

*თ. ყაუხჩიშვილი.*

**აპიკალური თანხმოვნები** (ლათ. apicalis—წვეტისები), ენისწვერისმიერი თანხმოვნები. იწარმოება ნუნებთან (იხ. *ალვეოლარული თანხმოვნები*), კბილებთან (იხ. *დენტალური თანხმოვნები*) ან მაგარ სასასთან (იხ. *ცერებრალური თანხმოვნები*) ენის წვერის მიბჯენით ან მიახლოებით.

**აპისი** (ბერძნ. Apis, ეგვ. Hapi), ღვთაება ძვ. ეგვიპტეში. მემფისის საღვთო ხარი, ეგვ. ღვთაება *პტაჰის* (პტა) მიწიერი განსახიერება; გამოსახავდნენ როგორც შავ ნიშა ხარს, მარჯვენა რქაზე ნამგალა მთვარითა და კისერზე ჯვარით. კეფაზე ფრთაგაშლილი ძერა აზის, რქებშუა მზე და გველია გამოხატული. ა-ის კულტის ცენტრი იყო ქ. მემფისი.


აპისი. ბრინჯაო. ძვ. წ. I ათასწლეულის ბოლო. ერმიტაჟი. ლენინგრადი.

**აპიუსის გზა** (Via Appia), პირველი რომაული მოკირწყლული გზატკეცილი (350 *კმ*). გაიყვანეს სტრატეგიული მოსაზრებით აპიუს კლავდიუს ცეკუსის ცენზორობის დროს ძვ. წ. 312 რომსა და კაპუას შორის. ძვ. წ. 244 ა. გ. ბრუნდიზიუმამდე გააგრძელეს. ა. გ. მოკირწყლული იყო კვადრ. ქვებით, ორივე მხარეს ჰქონდა ტროტუარის მსგავსი ამაღლება ქვეითად მოსიარულეთათვის და გასდევდა ღრმა არხები. ა. გ-ზე თავისუფლად უვლიდა ერთმანეთს გვერდს ორი დატვირთული ურემი. გზის გასწვრივ (რომის მახლობლად) შემორჩენილია ძვ. ნეკროპოლის ნაშთები წარმართული და ადრინდ. ქრისტ. ხანისა. ა. გ-ს „გრძელი გზების დედოფალს“ უწოდებდნენ.

**აპიცი** (Apitz) ბრუნო (დ. 28. IV. 1900, ლაიფციგი), გერმ. მწერალი, გდრ-ის ეროვნ. პრემიის ლაურეატი. 1927 შევიდა გერმ. კომპარტიაში. რვა წელი ბუხენვალდში იყო პატიმრად. სახელი გაითქვა ნაცისტური საკონცენტრაციო ბანაკის ცხოვრების ამსახველი რომანით — „შიშველი ხელით მგლის ხროვაში“ (1958; ამავე სახელწ. ფილმი, 1963). დაწერილი აქვს პიესები „და რას იტყვით?“, „სამოთხე და კეთილი მიწა“, ნოველა „ესთერი“ (1959).

*თხზ.*: შიშველი ხელით მგლის ხროვაში, თბ., 1970.

**აპკი,** 1. ანატ. სხვადასხვა ქსოვილოვანი ელემენტისაგან შემდგარი, განსხვავებული სისქისა და სიმკვრივის ბრტყელი ფირფიტა (პერიტონეუმი, პერიკარდიუმი, ძვალთაშუა ა-ები, ბროლის კაფსული, ფასციები და მრავალი სხვ.). ერთმანეთისაგან გამოყოფს სხეულის ღრუებს და სხვადასხვაგვარად ფარავს შინაგან ორგანოებს. 2. კანის თხელი ფირფიტა, გადაჭიმული ცხოველის თითებს (წყალში მცურავი ფრინველის საცურაო ა. და სხვ.) ან კიდურსა და სხეულს შორის და სხვ.

**აპლანატი** (ბერძნ. a — უარყ. ნაწ. და planē—გადახრა, შეცდომა), ფოტოგრაფიული ობიექტივი, რ-იც წარმოადგენს დიაფრაგმის მიმართ სიმეტრიულად განლაგებული ორი აქრომატული ლინზისგან შემდგარ ოპტიკურ სისტემას (ნახ.). ა-ში აცილებულია სფერული და ქრომატული აბერაცია, აგრეთვე დისტორსია. მისი ნაკლია *ასტიგმატიზმი*. *ანასტიგმატის* შემოღების შემდეგ ა-მა მნიშვნელობა დაკარგა, ამიტომ მცირე რაოდენობით ამზადებენ. იყენებენ ასტრონომიასა და ფიზიკაში.


აპლანატის სქემა. ფარდობითი ხვრელი 1:8.

**აპლიკატა** (ლათ. applicata, სიტყვასიტყვით — დართული), სივრცეში დეკარტის მართკუთხა კოორდინატთა სისტემაში წერტილის ერთ-ერთი კოორდინატა, მეტწილად აღინიშნება $z$ ასოთი.

**აპლიკატურა** (გერმ. Applikatur<ლათ. applico — მივწევ, მივაყენებ, მივადებ), თითების განლაგებისა და მონაცვლეობის წესი მუს. საკრავზე დაკვრის დროს, აგრეთვე ამ წესის აღნიშვნა ნოტებში (იწერება არაბული ციფრებით შესაბამისი ნოტის ზემოთ ან ქვემოთ). ა. საშემსრულებლო ოსტატობის მნიშვნელოვანი მხარეა. ექვემდებარება მხატვრული გამომსახველობის მიზნებს, დამოკიდებულია საკრავის ტექ. თავისებურებასა და შემსრულებლის შესაძლებლობაზე.

**აპლიკაცია** (ლათ. applicatio — მიდება), ორნამენტის ან გამოსახულების შექმნის ერთგვარი ხერხი — სხვადასხვა ფერისა და ფორმის ნაჭრების მიკერება ან მიწებება ქსოვილზე, ქაღალდზე და ა. შ.; აგრეთვე ამ წესით შესრულებული ორნამენტი ან გამოსახულება. ა. ტანსაცმლის მორთვის ერთ-ერთი უძველესი ხერხია და დღესაც იყენებენ მას. ამ წესით არის შესრულებული პაზირიკის ყორღანთა უნაგირები (ძვ. წ. V–III სს.), XII–XVII სს. რუს. საეკლ. ნაქარგობანი.

**აპლიტი,** იხ. *გრანიტოიდები*.

**აპლომბი** (ფრანგ. aplomb), 1. ზედმეტი თვითრწმენა, საკუთარ თავზე დიდი წარმოდგენა და შესატყვისი ლაპარაკი ან ქცევა; რიხი; 2. (ქორეოგრაფიაში) მოცეკვავის უნარი — ხანგრძლივად შეინარჩუნოს წონასწორობა სხვადასხვა სტატიკურ მდგომარეობაში.

**აპნოე** (ბერძნ. a — უარყ. ნაწ., და pnoē — სუნთქვა), სუნთქვის დროებითი შეჩერება; ვითარდება სისხლის ნახშირორჟანგით გაღარიბების შედეგად ფილტვების ჭარბი ვენტილაციის (მაგ., გაძლიერებული ხელოვნური ან ბუნებრივი სუნთქვის) დროს. ე. წ. ცრუ ა-ს იწვევს კანის ძლიერი გაღიზიანება (მაგ., ცივ წყალში ერთბაშად შესვლისას). ახალშობილთა ა. (დაბადების შემდეგ სუნთქვის ხანმოკლე შეჩერება) სისხლში ჟანგბადის სიჭარბის შედეგია.

**აპო...** (ბერძნ. apó—გან), რთული სიტყვის პირველი შემადგენელი ნაწილი; მნიშვნელობით შეესაბამება ქართ. „შორს“, „გადახრა“, „-გან“, „გარეშე“ (ეს უკანასკნელი ზოგჯერ უარყოფასაც გამოხატავს). მაგ., აპოგეა — სიტყვასიტყვით: „მიწიდან შორს“, აპოსელენა — „მთვარიდან შორს“, აპოფონია — ბგერიდან გადახრა, გადაბგერება, აპოგამია — „ქორწინების გარეშე“.

**აპოასტრი** (აპო...და ბერძნ. astron—ვარსკვლავი), ვარსკვლავთა ორჯერად სისტემაში თანამგზავრი ვარსკვლავის ორბიტის წერტილი, რ-იც მთავარი ვარსკვლავიდან მაქსიმალურადაა დაშორებული.

**აპოგამია,** აპოგამეტია (აპო... და ბერძნ. gamos—ქორწინება), ზოგიერთი უმაღლესი მცენარის გამრავლების ხერხი. ა-ის დროს ჩანასახი ვითარდება წინაზრდილის ან ჩანასახის პარკის უჯრედებისაგან. იხ. *აპომიქსისი*.

**აპოგეუმი,** აპოგეა (აპო..., და ბერძნ. gē—მიწა, ხმელეთი), 1. დედამიწის ხელოვნური თანამგზავრის ან მთვარის ორბიტის წერტილი, რ-იც დედამიწის ცენტრიდან მაქსიმალურადაა დაშორებული; 2. გადატანით — რისამე განვითარების უმაღლესი წერტილი; აყვავება.

**აპოდეიქტიკა** (ბერძნ. apodeiktikos—სარწმუნო, დამაჯერებელი<apodeiknymi — ვამტკიცებ), არისტოტელეს მიხედვით, მკაცრად დასაბუთებული, ჭეშმარიტი, აბსოლუტურად სარწმუნო მეცნიერული ცოდნა. უპირისპირდება შეხედულებას, ალბათური ბუნების მქონე ცოდნას.

**აპოდიქტიკური მსჯელობა,** აუცილებლობის გამომთქმელი მსჯელობა, მსჯელობის მოდალობის ერთ-ერთი სახე. ა. მ-ის მაგალითებია: „აუცილებელია, რომ 2+2=4“, „აუცილებელია, რომ დღეს წვიმს“. ჩვეულებრივად სიტყვა „აპოდიქტიკური“ უეჭველის, ლოგიკურად აუცილებლის სინონიმად იხმარება.

**აპოთემა** (ბერძნ. apotithēmi—გვერდზე გადავდებ), 1. წესიერი მრავალკუთხედის ცენტრიდან მის ნებისმიერ გვერდზე დაშვებული $a$ მართობი (ნახ. 1); 2. წესიერ პირამიდაში — გვერდითი წახნაგის $a$ სიმაღლე (ნახ. 2).



აპოთემა.

**აპოთეოზი** (ბერძნ. apotheōsis—გაღმერთება), სპექტაკლის, საზეიმო კონცერტის ან საცირკო წარმოდგენის საფინალო მასობრივი სცენა; განადიდებს ხალხს, გმირს, რაიმე საზ. მოვლენას, პატრიოტულ იდეას და სხვ. (მაგ., ა-ით მთავრდება შ. მშველიძის ოპერა „ამბავი ტარიელისა“, გლინკას, „ივანე სუსანინი“ და სხვ.).

**აპოთეციუმი** (ბერძნ. apothēkion — საწყობი, საცავი), ზოგიერთი *ჩანთიანი სოკოსა* (დისკომიცეტები) და მღიერების (დისკომიცეტური მღიერები) ღია ნაყოფსხეული. სპორებიანი შრე (*ჰიმენიუმი*) შედგება ჩანთებისა და პარაფიზებისაგან, რ-ებიც სპორების მომწიფებისას ნაყოფსხეულის ზედაპირზე განლაგებული. ა. მეტწილად ლამბაქის ფორმისაა, იშვიათად — ფიალის ან ქინძისთავისებრი, შეიძლება ჰქონდეს ქუდი და ფეხი.


ჩანთიანი სოკოს (დისკომიცეტების) აპოთეციუმის ჭრილი.

**აპოკალიფსი** (ბერძნ. apocalypsis — გაშიშვლება, გახსნა, გამჟღავნება), აპოკალიფსისი, „გამოცხადებაჲ წმიდისა მახარებლისა და ღმრთისმეტყუელისა იოანესი“, ქრისტ. ლიტ-რის ერთ-ერთი უძველესი ნაწარმოები, ახალ აღთქმაში შეტანილია ყველაზე ბოლოს. შეიქმნა 68—69. ადრინდ. ქრისტიანობის უძველესი დოკუმენტია. ავტორი უცნობია. ქრისტ. ტრადიციის მიხედვით, დაუწერია იოანე მოციქულს, რ-იც ნერონის დროს ქრისტიანობის ქადაგებისათვის კ. პატმოსზე გადაუსახლებიათ. ა-მა განიცადა იუდაისტური ა-ების გავლენა. შედგება 22 თავისაგან, მათში თითქოსდა ა-ის ავტორის ხილულ გამოცხადებებში ასახულია ქვეყნიერებისა და კაცობრიობის მომავალი, სატანისა და მაცხოვრის ბრძოლის, უფლის ტარიგის მოვლინების, ათასწლოვანი სიმშვიდის, სამყაროს დასასრულის, განკითხვის დღის, ცათა სასუფევლის დამკვიდრებისა და სხვა ამბები. ა. გულისწყრომითაა გამსჭვალული რომის იმპერიის მიმართ, მოუთმენლად ელის მის დაღუპვას, ყოველ სიტყვაში გამოსჭვივის შურისძიების გრძნობა. ა. არაფერს ამბობს ქრისტ. რელიგიის ძირითად დოგმებზე, ავტორისათვის უცნობია ეკლესია, რის გამო თეოლოგები დიდხანს ყოყმანობდნენ—შეეტანათ თუ არა ეს წიგნი ქრისტ. რელიგ. კანონში. კანონიკურად ცნეს იგი დაახლოებით VI ს-ში.

*ლიტ.*: ენგელსი ფ., ბრუნო ბაუერი და ადრინდელი ქრისტიანობა, თბ., 1955; კრიველევი, ი., წიგნი ბიბლიაზე, მეცნ.-პოპულ. ნარკვევი, თბ., 1966; Румянцев Н. В., Апокалипсис—откровение Иоанна, его происхождение и классовая роль, М., 1934.

**აპოკონიმი,** იხ. სტ. *ფსევდონიმი*.

**აპოკრინული ჯირკვლები** (ბერძნ. apokrinō — მოვაცლი), ჯირკვლები, რ-თა სეკრეტში ჯირკვლოვანი უჯრედის ცი-

ტოპლაზმის (ზოგჯერ გარსის) ნაწილი ისე გამოიყოფა, რომ უჯრედი არ იღუპება. ა. ჯ-ა ძუძუმწოვრებისა და ადამიანის კანის ზოგიერთი (მსხვილი საოფლე და სარძევე) ჯირკვალი. მათი მოქმედება სქესობრივი მომწიფებისას იწყება და მხოლოდ სიბერეში წყდება. ცხოველებში ა. ჯ-ის სეკრეტის სუნი ამგზნებად მოქმედებს მოპირისპირე სქესის ინდივიდებზე და აპოხნინებს მათ ერთმანეთს შეწყვილების პერიოდში.

**აპოკრიფი** (ბერძნ. apokryphos–დაფარული, საიდუმლო), იუდაისტური და ადრინდ. ქრისტიანული ლიტ-რის ზოგი ძეგლი, რ-იც საეკლესიო კანონში არ შესულა. ტერმინი „ა." პირველად ნახმარია IV ს-ში, რომის პაპის დეკრეტში. ამავე საუკუნეში შეიქმნა აპოკრიფული წიგნების პირველი სიაც. აპოკრიფული ლიტ-რა ძირითადად იყოფა ძველი და ახალი აღთქმის ა-ებად. ძვ. აღთქმის ა-ები თავდაპირველად 70 უნდა ყოფილიყო, ამჟამად 30-მდე ითვლიან. თავის მხრივ ძველი აღთქმის ა-ების ორი რიგი გამოიყოფა. პირველი რიგის ა-ებად ითვლება ძვ. აღთქმის წიგნები: I ეზრა (წიგნი ეზრა ზორობაბელისა), ტობი, ივდითი, სოლომონის სიბრძნე, ისუ ზირაქის სიბრძნე, ბარუქი, იერემიას ეპისტოლე, III ეზრა (ეზრას აპოკალიფსისი), I მაკაბელთა, II მაკაბელთა, III მაკაბელთა და ძვ. აღთქმის კანონიკური წიგნების—II ნეშტთას, ესთერის, ფსალმუნთა, იობის და დანიელის წიგნთა ზოგიერთი ნაწილი. მეორე რიგის ა-ებია: ადამ და ევას ცხოვრება, ენოქის წიგნი, იუბილეთა წიგნი, თორმეტი პატრიარქი და სხვ. პირველი რიგის ა-ები, რ-თაც აღმოსავლური ეკლესია დასავლურისაგან განსხვავებით და მეორე რიგის ა-ებისაგან გამოსარჩევად არაკანონიკურ წიგნებს უწოდებს, შეიქმნა ძვ. წ. VI—I სს-ში, იუდაისტური კანონის ჩამოყალიბების შემდეგ. ამიტომ ებრაელებმა ამ გვიანდელი ძეგლების კანონიკურობა საეჭვოდ მიიჩნიეს და არ შეიტანეს ებრაულ ბიბლიაში. ეს წიგნები სეპტანტის მთარგმნელებმა თარგმნეს კანონიკურ წიგნებთან ერთად. შემდეგში სეპტანტას დაემატა ბერძნულად დაწერილი სხვა არაკანონიკური წიგნებიც. ქრისტ. ეკლესიის კანონს საფუძვლად დაედო ბიბლიის სეპტანტისეული თარგმანი. ქრისტიანობამ ძველი აღთქმა სრულად (როგორც კანონიკური, ისე არაკანონიკური წიგნებით) მიიღო. ასევე ითარგმნა იგი შემდეგ სხვა ენებზეც. ბიბლიის ძვ. თარგმანები (ლათინური, სირიული, ეთიოპური, ქართული, სომხური, სლავური) კანონიკურთან ერთად შეიცავს არაკანონიკურ წიგნებსაც. ძველი აღთქმის ა-ებიდან ზოგი დაწერილია ძველ ებრაულზე (ისუ ზირაქის სიბრძნე, ბარუქი, იერემიას ეპისტოლე, ენოქის წიგნი და სხვ.), ზოგი არამეულზე (ტობი), ზოგიც — ბერძნულზე (სოლომონის სიბრძნე, III მაკაბელთა და სხვ.). ძველი აღთქმის ბევრი (მათ შორის მანამდე უცნობიც) ა. აღმოჩნდა მკვდარი ზღვის მიდამოებში 1947—65 წწ. (ისუ ზირაქის სიბრძნის ებრაული ფრაგმენტები, ტობისა და ენოქის წიგნების ებრაული და არამეული ფრაგმენტები, იერემიას ეპისტოლის ბერძნული ფრაგმენტები, შესაქმის აპოკრიფი ებრაულად და სხვ.). ახალი აღთქმის ა-ებიდან ცნობილია აპოკრიფული სახარებები (იაკობის, თომასი, ნიკოდიმოსის, პეტრესი და სხვ.), საქმენი (იოანესი, ანდრიასი და სხვ.), ეპისტოლენი (ბარნაბასი, კლიმენტისა, პოლიკარპესი), გამოცხადებანი (იოანესი, პეტრესი). ახალი აღთქმის ა-ებში მნიშვნელოვანი ადგილი ეთმობა აპოკრიფულ ჰაგიოგრაფიას (თომა, ფილიპე, პეტრე და პავლე მოციქულების წამებები, წმ. გიორგის დიდიანსეული წამება, იოანე ურჰაელის, ფილექტიმონის, ბასილი კესარიელისა და სხვათა ცხოვრებანი).

აპოკრიფული ლიტ-რა ძვ. ქართული მწერლობის მნიშვნელოვანი დარგი იყო. ჩვენამდე მოაღწია ბერძნული, სირიული, სომხური, სლავური და სხვ. ენებიდან თარგმნილმა მდიდარმა აპოკრიფულმა ლიტ-რამ. ქართულად თარგმნილია ძვ. და ახალი აღთქმის აპოკრიფები. ქართ. ბიბლიის ხელნაწერ კრებულებში დაცულია ძვ. აღთქმის არაკანონიკური წიგნების უძველესი, X ს-მდე შესრულებული თარგმანები (ეზრას I წიგნის ხანმეტი ფრაგმენტები VII ს. განეკუთვნება). ძველი აღთქმის სხვა ა-ებიდან X ს-მდე თარგმნილი „ადამ და ევას ცხოვრება". ძვ. ქართულ მწერლობაში შემონახულია ახალი აღთქმის მრავალი ა.: მოციქულთა აქტები, აპოკრიფული წამება-ცხოვრებანი და სხვ. ორი ა-ის „მიმოდასლვა მოციქულთა" და „საქმენის" ფრაგმენტები წარმოდგენილია V—VI სს. ხანმეტ პალიმფსესტებში. ქართულ ენაზე არსებობს ა-ების საგანგებო კრებ. „მარგალიტი". ზოგიერთი ა. მხოლოდ ქართული თარგმანითაა მოღწეული (მაგ.: „წიგნი, რომელი დაწერა იოსებ არიმათიელმან... და თხრობა აღშენებისათვის ეკლესიისა, რომელი იგი არს ლუდის შინა"). მხოლოდ ქართულმა თარგმანმა შემოგვინახა სრული სახით ტობის წიგნის ერთ-ერთი რედაქციაც. ა-ების ქართველ მთარგმნელთაგან ცნობილი არიან ექვთიმე და გიორგი მთაწმიდელები. ვარაუდობენ, რომ ლეონტი მროველს ეკუთვნის ძველი აღთქმის ერთ-ერთი ა-ის თარგმანი. ა-ები გარკვეულ როლს ასრულებდა ორიგინ. მწერლობის განვითარებაშიც. ქართ. მხატვრ. ლიტ-რაში ხშირად იჩენდა თავს აპოკრიფული სიუჟეტების ანარეკლი (ქრისტეს კვართის, ნებროთისა და სხვ. ამბები). აპოკრიფული ნაწარმოებები ლეონტი მროველის თხზულებათა დიდმნიშვნელოვანი წყარო იყო. ძვ. ქართ. მწერლობის ძეგლებში დაცული ცნობებიდან ირკვევა, რომ ქართველებს ლიტ-რის ეს დარგი თეორიულადაც აინტერესებდათ. ქართველი მოღვაწეები ერთმანეთისაგან მიჯნავდნენ არაკანონიკურ წიგნებს და საკუთრივ აპოკრიფებს. ძვ. ქართ. მწერლობის ძეგლებში გვხვდება ტერმინები „ბეჭდული", „განკანონებული" — კანონიკური წიგნებისათვის, „დაუბეჭდველი", „განუკანონებელი", „არაგანკანონებული"—არაკანონიკური წიგნებისათვის, „დაფარული", „აპუკორიფა" — საკუთრივ აპოკრიფებისათვის. ექვთიმე მთაწმიდელის წერილში, რ-იც მას ათონიდან საქართველოში გამოუგზავნია შეკითხვის პასუხად, ჩამოთვლილია ძველი და ახალი აღთქმის აპოკრიფული თხზულებანი, რ-ებსაც არ შეიწყნარებდა საბერძნეთის ეკლესია (მაშასადამე, ქართულიც). ა-ების ქართული თარგმანები შეისწავლეს და გამოსცეს ნ. მარმა, ა. ხახანაშვილმა, ი. ჯავახიშვილმა, კ. კეკელიძემ, ც. ქურციკიძემ.

*ლიტ.*: კ ე კ ე ლ ი ძ ე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1960; ქ უ რ ც ი კ ი ძ ე ც., ძველი აღთქმის აპოკრიფული (არაკანონიკური) წიგნების ქართული ვერსიები, წგ. 1—2, თბ , 1970—73; Р а н о в и ч А. Б., О раннем христианстве, М , 1959; E i s s f e l d O., Einleitung in das Alte Testament, 3. Aufl., Tübingen, 1964. *რ. ბარამიძე.*

*ო. გაბიძაშვილი. ც. ქურციკიძე.*

**აპოლდა** (Apolda), ქალაქი გდრ-ში, ერფურტის ოლქში. 29,2 ათ. მცხ. (1969, შეფასება). საფეიქრო ცენტრი (XVI ს-იდან), ტრიკოტაჟისა და ტყავის ნაწარმის, საღებავების, საქსოვი მანქანებისა და ხელსაწყოების დამზადება, ზარების ჩამოსხმა. იხსენიება XII ს-იდან. სხვადასხვა ეპოქისა და ქვეყნის ზარების უნიკალური მუზეუმი.

**აპოლიდი,** ა პ ა ტ რ ი დ ი (ბერძნ. apolis, idos<a უარყ. ნაწ. polis—ქალაქი-სახელმწიფო; apatris, apatridos—უსამშობლოო), მოქალაქეობის არმქონე პირი. ე. ი. პირი. რ-იც არც ერთი სახელმწიფოს მოქალაქე არ არის. აპოლიდიზმი წარმოიშობა, როცა პირი კარგავს ერთი სახელმწიფოს მოქალაქეობას და ვერ იძენს მეორისას (მაგ., თუ ქალს უცხოელთან დაქორწინების გამო მისი სახელმწიფოს კანონი ართმევს მოქალაქეობას, ხოლო ქმრის სახელმწიფოს კანონი ავტომატურად არ ანიჭებს თავის მოქალაქეობას). პირი შეიძლება ა. იყოს აგრეთვე დაბადებიდანვე (მაგ., თუ ბავშვი უცხოეთში დაიბადა და ამის გამო მას მშობლების სახელმწიფო არ თვლის თავის მოქალაქედ, ხოლო ის სახელმწიფო, სადაც იგი დაიბადა, არ ანიჭებს მას თავის მოქალაქეობას). უფლებრივად ა. უცხოელზე უფრო შეზღუდულია. *ადამიანის უფლებათა საყოველთაო დეკლარაციაში* უარყოფილია აპოლიდიზმი, მაგრამ მისი მოსპობის ცდებმა (ჰააგის 1930, ნიუ-იორკის 1961 კონვენციები და სხვ.) ეროვნულ კანონმდებლობათა კოლიზიისა და ზოგ. ქვეყნებში *ნატურალიზაციის* სირთულის გამო მიზანს ვერ მიაღწია. *გ. ჟვანია.*

**აპოლინარიოსი** (Apollinarios), უმცროსად წოდებული (გ. დაახლ. 390), ლაოდიკეის (სირია) ეპისკოპოსი, საეკლ. მწერალი და ღვთისმეტყველი. *არიანელობის* საპირისპიროდ შექმნა მიმდინარეობა ა პ ო ლ ი ნ ა რ ი ზ მ ი, რ-ის თანახმად, იესო ქრისტეში ორი საწყისი—ხორცი და სული — იყო ადამიანური, ხოლო მესამე — ღვთაებრივ სულს — ცვლიდა ღვთაებრივი ლოგოსი. აპოლინარიზმი გავრცელდა ანტიოქიაში, კონსტანტინოპოლში, სირიასა და მეზობელ ქვეყნებში. ა-ის მიმდევრებმა შექმნეს თემები და ჰყავდათ საკუთარი ეპისკოპოსები. 362-იდან აპოლინარიზმი დაგმო რამდენიმე საეკლ. კრებამ, ხოლო კონსტანტინოპოლის საეკლესიო კრებამ 381 იგი მწვალებლობად გამოაცხადა. *გ. ჟორდანია.*



გ. აპოლინერი.

**აპოლინერი** (Apollinaire) გიიომ [ფსევდ.; ნამდვ. სახელი და გვარია ვილჰელმ აპოლინარი კ ო ს ტ რ ო ვ ი ც კ ი (Kostrowicky)] (26. VIII. 1880, რომი, — 9.XI. 1918, პარიზი), ფრანგი პოეტი. იტალ. ოფიცრისა და პოლ. არისტოკრატი ქალის შვილი. 1899-იდან ცხოვრობდა პარიზში. პირველი ლექსები გამოაქვეყნა 1901—02, მოთხრობა „პერესიარქი" — 1902. 1910 გამოიცა მისი ნოველების კრებ. „პერესიარქი და კომპანია", ხოლო 1911 — ლექსების პირველი კრებ. „ბესტიარიუმი ანუ ორფევსის კორტეჟი". 1913 გამოქვეყნებული ლექსთა კრებ. „ალკოჰოლი" ა-ის პოეტური დიდების დასაბამი გახდა. 1913 გამოვიდა მისი ესეების კრებულიც „კუბისტი მხატვრები", რ-მაც მნიშვნელოვანი გავლენა მოახდინა იმდროინდელ ფერწერაზე. 1915 ა. მოხალისედ წავიდა ფრონტზე, სადაც მძიმედ დაიჭრა. საავადმყოფოში დაწერილი, ომის საშინელებათა ტრაგიზმით გამსჭვალული ლექსების კრებ. „კალიგრამები" (1918) „ალკოჰოლთან" ერთად ა-ის პოეზიის მწვერვალია. მის სხვა ნაწარმოებთაგან აღსანიშნავია ლექსთა კრებ. „არის" (გამოიცა 1925), ფანტასტ. მოთხრ. „გულგანგმირული პოეტი" (1916), რომანი „დამჯდარი ქალი" (გამოიცა 1920), სიურრეალისტური დრამა „ტირესიას კერტები" (დაიდგა 1917, გამოიცა 1918).

ა-ის პოეზიას ვიიონის, რონსარის, ნერვალის, ბოდლერისა და ვერლენის ტრადიციებს უკავშირებენ. 900-იანი წწ. ფრანგ. კრიზისა და ხელოვნ. კრიზისის დროს, უკიდურეს ფორმალისტურ ძიებებთან ერთად, იგი ცდილობდა თავის ლექსებში წამოეჭრა ღრმად ცხოვრებისეული პრობლემები, შეეტანა ცოცხალი სიტყვა, ცოცხალ მეტყველებასთან დაეკავშირებინა ლექსის რიტმიც და ინტონაციაც. სიკვდილსიცოცხლის, ჟამთა სვლის, ბუნების „მარადიული თემების" გარდა, ა-ის შემოქმედებაში დიდი ადგილი დაიკავა მეგობრობის, სიკეთის, სოც. სამართლიანობის, მშვიდო-



1



2



3



4



5



6



7

სტ. *არმაზისხევი*. (*I*). **1.** სატევრის კოტა. ოქრო, ალმანდინი, ფირუზი (სიგრძე 10,7 *სმ*, წონა 80,61 გ). III ს.; **2.** საყურეები. ოქრო, ალმანდინი, მარგალიტი, მინა (სიგრძე 5,5 *სმ*, საერთო წონა 14,15 გ). IV ს.; **3. 6.** ჭვირული ყელსაბამი და მისი დეტალი. ოქრო, ალმანდინი, ფირუზი (კოლოფის დიამეტრი 5 *სმ*, ყელსაკიდის დიამეტრი 20 – 22 *სმ*, წონა 180 გ). II ს.; **4.** საყურეები. ოქრო, ალმანდინი, ფირუზი (სიგრძე 4,5 *სმ*, საერთო წონა 14,46 გ). II ს.; **5.** ლანგრის მედალიონი ანტინოეს გამოსახულებით. ვერცხლი (დიამეტრი 7,5 *სმ*). II ს.; **7.** სარტყლის ბალთა. ოქრო, ალმანდინი, ფირუზი (დიამეტრი 3,7 *სმ*, წონა 11,6 გ). II ს.; **8.** ბეჭედი კამეათი. ოქრო, ამეთვისტო (დიამეტრი 2,7 *სმ*, წონა 11,46 გ). II ს.; **9.** ტახის გამოსახულებიანი საკიდი — ავგაროზი. ოქრო, პასტა (სიგრძე 2 *სმ*, წონა 2,88 გ). II ს.; **10.** ირანელი დიდებულის გამოსახულებიანი თასი. ვერცხლი, ელექტრუმი (დიამეტრი 24 *სმ*, წონა 850 გ). III ს.; **11.** მამაკაცის ბიუსტიანი თასი. ვერცხლი (დიამეტრი 22,5 *სმ*, ბიუსტის სიმაღლე 9,9 *სმ*, წონა 626 გ). II ს.; **12.** სატევრის ქარქაშის გარსაკრავი ოქრო, მინა, ტიხრული მინანქარი (სიგრძე 23,1 *სმ*, წონა 51,7 გ). II ს. ყველა—საქართველოს სახელმწიფო მუზეუმი. თბილისი.



8



9



10



11



12


1


2


3


4


5


6


7


8


9


10


11


12

სტ. *არმაზისხევი.* (*II*). **1.** ყელსაბამი. ოქრო, ალმანდინი, მარგალიტი, ორფენიანი აქატი (ძეწკვის სიგრძე 47 *სმ*, მედალიონის სიგრძე 2,4 *სმ*, წონა 16,49 *გ*). III ს.; **2.** სამაჯურები. ოქრო, ალმანდინი, ლაჟვარდი, მალაქიტი (სიგრძე 20,7 *სმ*, ორივეს წონა 68,28 *გ*). IV ს.; **3.** მინის ჭურჭელი (სიმაღლე 23 *სმ*). III ს.; **4.** ასპარუგ პიტიახშის პორტრეტიანი საბეჭდავი ბეჭედი. ოქრო, სარდიონი (თვალის ზომა 1,8—2,2 *სმ*), ბეჭდის წონა 13,39 *გ*). II ს.; **5.** ბეჭედი. ოქრო, ალმანდინი (დიამეტრი 2 *სმ*, წონა 4,02 *გ*). IV ს.; **6.** რიტუალური სცენის გამოსახულებიანი თასი. ვერცხლი (დიამეტრი 21,4 *სმ*, წონა 325 *გ*). III ს.; **7.** ლანგრის მედალიონი. ვერცხლი (დიამეტრი 10 *სმ*). III ს.; **8.** სარეცლის ფეხის გარსაკრავი. ვერცხლი (სიმაღლე 29 *სმ*, წონა 570 *გ*). II ს.; **9.** ყელსაბამი. ოქრო, ამეთვისტო, ალმანდინი, ფირუზი (ძეწკვის სიგრძე 23 *სმ*, კოლოფის დიამეტრი 4,2 *სმ*, კოლოფის სიმაღლე 0,9 *სმ*, სანელსაცხებლის სიმაღლე 4,4 *სმ*, საერთო წონა 164,2 *გ*). II ს.; **10.** სამაჯურები. ოქრო, ალმანდინი (ერთის დიამეტრი 4,8—6,1 *სმ*, წონა 110,2 *გ*). II ს.; **11.** აბზინდა. ოქრო, ალმანდინი, ფირუზი (სიგრძე 6,8 *სმ*, სიმაღლე 5 *სმ*, წონა 27,1 *გ*). II ს.; **12.** სიუხვის ქალღმერთის გამოსახულებიანი ლანგარი. ვერცხლი (დიამეტრი 24,4 *სმ*, მედალიონის სიმაღლე 3,5 *სმ*, წონა 677 *გ*). II ს. ყველა—საქართველოს სახელმწიფო მუზეუმი. თბილისი.

ბის, მეცნ. თუ ტექ. პროგრესის მოტივებმა. ა. ლექსის ვირტუოზი და რეფორმატორი იყო, მალარმეს მსგავსად, მან ურყო პუნქტუაცია. მისი მუს. ლექსი შეიცავს მოულოდნელ ნიუანსებს, მდიდარ ასოციაციებს, სადა ხერხებით მიღწეულ ღრმა ეფექტებს. პოეტი მიმართავს იდეოგრამებს და ისწრაფვის, როგორც თვითონვე აღნიშნავდა, „ხელოვნების, მუსიკის, ფერწერისა და ლიტ-რის სინთეზისაკენ". ა-ის გავლენა მისი დროის პოეზიაზე მრავალმხრივია. იგი იგრძნობა როგორც დადაისტთა და სიურრეალისტთა ფორმალისტურ ძიებებში, ისე პ. ელუარისა და ლ. არაგონის შემოქმედებაში. საქართველოში ა-ის პოეზიით დაინტერესებული იყვნენ „ცისფერყანწელები". „კავკასიონში" (1924, № 1—2) დაიბეჭდა ლექს „კროკუსების" თარგმანი და მოკლე ცნობა ა-ზე. მოთხრობაში „ფერადი ბუშტები" პ. იაშვილი იხსენებს ა-თან შეხვედრის ერთ ეპიზოდს.

*თხზ.*: Œuvres complètes t. 1—4 P., 1965—66; Œuvres poétiques, P., 1956; ლექსები, თბ., 1972; Стихи, М., 1967.

*ლიტ.*: ბუაჩიძე გ., აპოლინერი, «ხომლი», 1969, № 2. *გ. ბუაჩიძე.*

**ᲐᲞᲝᲚᲘᲢᲘᲙᲣᲠᲝᲑᲐ** (ბერძნ. a — უარყ. ნაწილაკი და *პოლიტიკა*), უარყოფითი, პასიური, გულგრილი დამოკიდებულება საზოგადოებრივი და პოლიტიკური ცხოვრების მიმართ. ა. ნიშანდობლივია მოსახლეობის პოლიტიკურად მოუმწიფებელი ფენებისათვის. ამგვარი ა-გან განსხვავდება წინასწარგანზრახული (შეგნებული) ა., რ-იც შეიძლება იყოს რეაქციული კლასების მიერ მასების შეცდომაში შესაყვანად ა-ის პროპაგანდის შედეგი (იდეოლოგიზაცია), ან თანამედროვე საზ. წყობილების მიმართ ცალკეული პიროვნების პროტესტის გამოხატულება. ამგვარი ა. ქადაგებს „არაპარტიულობას", „ნეიტრალობას", სამართლისა და სახელმწიფოს „ზეკლასობრიობას", რაც მწვავე პოლიტ. პრობლემებისაგან მასების ყურადღების ჩამოშორებას ისახავს მიზნად. ა-ს მარქსიზმი უპირისპირებს იდეოლოგიის ყველა ფორმის კლასობრიობისა და პარტიულობის პრინციპს.

**„ᲐᲞᲝᲚᲚᲝᲜᲘ",** რუს. ლიტერატურულ-მხატვრული დასურათებული ჟურნალი. გამოდიოდა 1909—17 პეტერბურგში (რედ.-გამომცემელი ს. მაკოვსკი). 1909—10 „ა-ს", პირველ წლებში, ჰქონდა დამატება — „ლიტერატურული ალმანახი", ხოლო 1911—12— „რუსული მხატვრული მატიანე". „ა-ში" იბეჭდებოდა სიმბოლისტი და აკმეისტი პოეტების ლექსები, ფართოდ იყო წარმოდგენილი სახვითი ხელოვნება, თეატრი, მუსიკა, სტატიები ლიტ-რისა და ხელოვნ. თეორიის საკითხებზე. ჟურნალი იდეალიზმის პოზიციიდან ქადაგებდა ხელოვნების წამყვან როლს სამყაროს გარდაქმნაში. 1918 ანტისაბჭ. სტატიების გამოქვეყნების გამო ჟურნალი დაიხურა.

**ᲐᲞᲝᲚᲝᲒᲔᲢᲔᲑᲘ** (ბერძნ. apologeomai — ვიცავ), რომის იმპერიაში უმთავრესად II—III სს მცხოვრები ადრინდელი ქრისტ. მწერლები, რ-ებიც თავიანთ „აპოლოგიებში" (apologia) იცავდნენ ქრისტიანობას წარმართობისა და იუდაიზმისაგან. ა. ამტკიცებდნენ, რომ ქრისტიანები იმპერიის ერთგული მოქალაქენი იყვნენ და მათი სარწმუნოება წარმართობაზე და იუდაიზმზე მაღლა იდგა, ხოლო იესო ქრისტე იყო *მესია*, რ-საც მოელოდნენ და ა. შ. ა-ის თხზულებებმა საფუძველი ჩაუყარეს აპოლოგეტიკას — ქრისტ. ღვთისმეტყველების დარგს, რ-ის მიზანია ქრისტიანობის დაცვა. უმნიშვნელოვანესი ადრინდელი ა. იყვნენ არისტიდე, იუსტინე, ტატიანე, ათენაგორა, თეოფილე, ტერტულიანე და სხვ. მათი თხზულებები ინარჩუნებენ ისტ. წყაროს მნიშვნელობას ადრინდ ქრისტიანობის შესასწავლად. ქრისტიანობის სახელმწ. რელიგიად გამოცხადების შემდეგ (IV ს.) აპოლოგეტიკური ლიტ-რა თანდათანობით გაქრა.

**ᲐᲞᲝᲚᲝᲒᲘ** (ბერძნ. apologos—იგავი, მოთხრობა), ძვ. ბერძნულ და აღმოსავლურ ლიტ-რაში გავრცელებული დამრიგებლობითი შინაარსის მოკლე ნაწარმოები. ა-ს. ისევე როგორც იგავ-არაკს, ახასიათებს ალეგორიულობა, ცხოველთა და მცენარეთა პერსონიფიკაცია, მაგრამ მისი სახეები ნაკლებ კონკრეტულია. ა-ის ნიმუშია სანსკრ. კრებული „პანჩატანტრა", მისი არაბ. და სპარს. რედაქციები „ქილილა და დამანა", რ-იც ქართულადაც არის თარგმნილი. ა. XIX ს. II ნახ. ქართ. ლიტ-რაშიც გვხვდება (მაგ., ა. წერეთლის „პირუტყვების არჩევანი").

**ᲐᲞᲝᲚᲝᲒᲘᲐ** (ბერძნ. apologia — დაცვა), ვისიმე ან რისამე დაცვა, გამართლება, გამოსარჩლება (ზეპირად ან წერილობით). სიტყვა „ა." ხშირად იხმარება წინასწარგანზრახული დაცვის, გადაჭარბებული შექების, განდიდების მნიშვნელობით. აპოლოგეტი, რაიმე იდეის, მოძღვრების დამცველი, ქომაგი, ვინმეს ან რამის ა-ით გამოსული პირი.

**ᲐᲞᲝᲚᲝᲓᲝᲠᲔ** (Apollōdōros) (ძვ. წ. 430—400), ძვ. ბერძენი ფერმწერი, წარმოშობით ათენელი. ძვ. ავტორები „ჩრდილების მხატვარს" ეძახდნენ, რადგან იგი ჩრდილ-ნათელის საშუალებით ქმნიდა ფორმებს. მუშაობდა კედლის მხატვრობაშიც და დაზგური ფერწერის დარგშიც. ფიქრობენ, რომ ა-მ პირველმა გამოიყენა ფერწერაში პერსპექტივა, ჩრდილ-ნათელი და შერეული ფერები. მის ნაწარმოებებს („მლოცველი ქურუმი", „ოდისევსი") ჩვენამდე არ მოუღწევია.

**ᲐᲞᲝᲚᲝᲓᲝᲠᲔ ᲐᲗᲔᲜᲔᲚᲘ** (Apollodōros ho Athēnaios), ძვ. წ. II ს. ბერძენი მწერალი, მითოგრაფი, გრამატიკოსი, ისტორიკოსი და ლექსიკოგრაფ-კომენტატორი. მისი შრომებია: იამბიკური ტრიმეტრით გამართული „ქრონიკა" (4 წიგნად), რ-შიც აღწერილია საბერძნ. ისტორია ტროის ომიდან ავტორის დრომდე, ტრაქტატი „ღმერთთათვის" (24 წიგნად), „ილიადის" მეორე სიმღერის კომენტარი „ხომალდთათვის" ანუ „ხომალდთა კატალოგის შესახებ" (12 წიგნად), გამოკვლევები კომედიოგრაფებზე — სოფრონსა და ეპიქარმე სირაკუზელზე. ამ თხზულებათაგან რამდენიმე ფრაგმენტიღაა შემორჩენილი. ა. ა-ს შეცდომით მიაწერდნენ ჩვენამდე 3 წიგნად მოღწეულ „ბიბლიოთეკას". ნამდვილად იგი ეკუთვნის II ს. უცნობ ავტორს, რ-იც ფსევდო-აპოლოდორეს სახელით მოიხსენიება.

*ლიტ.*: ურუშაძე ა., ძველი კოლხეთი არგონავტების თქმულებაში, თბ., 1964.

**ᲐᲞᲝᲚᲝᲓᲝᲠᲔ ᲓᲐᲛᲐᲡᲙᲔᲚᲘ** (Apollodōros ho Damaskios), ძვ. წ. II ს. I ნახევრის რომაელი ხუროთმოძღვარი და ინჟინერი. ააგო ტრაიანეს ფორუმის გრანდიოზული ანსამბლი რომში. ფორუმი სამი მხრიდან სვეტებით შემოფარგლული კვადრ. ეზო იყო (126×126 *მ*). შესასვლელს ამშვენებდა ტრიუმფული თაღი, მას მოსდევდა ფართო პერისტილი, ულპიას ბაზილიკა, პატარა მრგვალი მოედანი და ბ-კის ორი შენობა, რ-თა შორის აღმართული იყო იმპერატორის ქანდაკებით დაგვირგვინებული და რელიეფებით შემკული ტრაიანეს სვეტი. ა-ს მიაწერენ აგრეთვე ანკონისა (115 შემდეგ) და ბენევენტის (ორივე ქალაქი იტალიაშია) ტრიუმფულ თაღებს. ა-ს შექმნილ ნაგებობათაგან ბევრს ჩვენამდე არ მოუღწევია. ცნობილია 1070 *მ* სიგრძის ხიდი მდ. დუნაიზე (104—105, გამოსახულია ტრაიანეს სვეტის რელიეფზე), ოდეონი, ცირკი და ტრაიანეს თერმები — რომში.

**ᲐᲞᲝᲚᲝᲜᲘ** (Apollōn), ძვ. ბერძნ. მითოლოგიაში ერთ-ერთი უმთავრესი და უძველესი ღვთაება. კეთილდღეობის, წესრიგის, მშვენიერების, ჯანმრთელობის მფარველი, ქალაქების აღმაშენებელი, მოახალშენეთა ქომაგი, მეზღვაურთა მფარველი, ჯოგების დამცველი, (ა. ნომიოსი, Nomios — მწყემსების, საძოვრების ღვთაება), ხელოვნების მფარველი (ა. მუსაგეტესი, Musagetēs — მუზების წინამძღოლი); მზის სხივის, სინათლის ღვთაება (ა. ფებოსი, Phoibos — ნათელი, ბრწყინვალე; შემდეგ მზის ღვთაება ჰელიოსთან გაიგივეს). *ზევსისა* და *ლეტოს* ძე, *არტემიდას* ტყუპის ცალი. ა-ის კულტი საბერძნეთში მცირე აზიიდან მიკენურ ხანაში შემოვიდა და გავრცელდა ბერძნ. სამყაროში. მის სახელზე აიგო დიდი ტაძრები ქ. დელფოში, კ. დელოსზე და სხვ. რომაელთა პანთეონში ა-ის კულტი ჯერ კიდევ მეფეთა პერიოდში გავრცელდა და რომის სახელმწ. რელიგიაში თვალსაჩინო ადგილი დაიკავა. სახვით ხელოვნებაში ა. ისახა როგორც პირმშვენიერი ტანადი ჭაბუკი. მისი ატრიბუტებია: ლირა, მშვილდი ან კითარა, ზოგჯერ ევიდაც. ცნობილია *სკოპასის*, ლეოქარეს, *პრაქსიტელეს* ა-ის ქანდაკებანი. ჩვენამდე მოღწეულია მათი რომაული პირები. განსაკუთრებით სახელგანთქმულია „ა. ბელვედერელის" ქანდაკება (ვატიკანში).



აპოლონ ბელვედერელი. მოქანდაკე ლეოქარე. ძვ. წ. IV ს. რომაული ასლი. ვატიკანი.

**ᲐᲞᲝᲚᲝᲜᲘ,** *მცირე ცთომილი*, რ-საც მხოლოდ ერთი პირისპირდგომისას დააკვირდნენ, რის გამოც ორბიტა არაა ზუსტად გამოთვლილი. ცთომილი დაუნომრავია. ამჟამად დაკარგულად ითვლება. საშ. მანძილი მზიდან 222 მლნ. *კმ*, გარემოქცევის პერიოდი — 1,8 *წ*; დიამეტრი — დაახლ. 1,5 *კმ*; საშ. ვარსკვლავიერი სიდიდე—19. ა. ერთ-ერთი იმ მცირე ცთომილთაგანია, რ-ებიც გარემოქცევისას საკმაოდ უახლოვდებიან მზესა და დედამიწას.

**„ᲐᲞᲝᲚᲝᲜᲘ",** აშშ-ის მთვარეზე გასაფრენი კოსმ. ხომალდების სერიისა და მათი აგებისა და ფრენის პროგრამის სახელწოდება. „ა-ის" გასაშვებად გამოყენებულია მატარებელი რაკეტა „სატურნ-5". „ა." შედგება 2 შეპირაპირებული კოსმ. ხომალდისაგან. ერთ-ერთ ხომალდში, ე. წ. ორბიტულში, თავსდება 3 კოსმონავტი. მთვარის ორბიტაზე გასვლის შემდეგ 2 მათგანი გადადის მეორე ხომალდში, ეშვება მთვარეზე და შემდეგ ისევ ორბიტულ ხომალდზე ბრუნდება. ამ ხომალდით კოსმონავტები დედამიწაზე ეშვებიან. „ა-ის" საერთო მასა ძრავიანად და საწვავიანად დაახლ. 44 *ტ* შეადგენს. ორბიტული ხომალდი შედგება ეკიპაჟისათვის განკუთვნილი ნაკვეთურისაგან — დედამიწაზე დასაშვები კონუსის ფორმის აპარატისაგან (მასა 5,6 *ტ*, ფუძის დიამეტრი — 3,84 *მ*, სიმაღლე — 3,4 *მ*) და ძრავას ნაკვეთურისაგან (მასა 22,8 *ტ*, აქედან 17,6 *ტ* საწვავია). მთვარის კაბინის მასაა 14,5 *ტ*, სიმაღლე — 7 *მ*. კაბინა შედგება 2 საფეხურისაგან: დასაშვები, რ-იც აღჭურვილია დასაფრენი შასით, და ასაფრენი, რ-საც აქვს ჰერმეტული კაბინა კოსმონავტებისათვის. ამ სერიის ხომალდებიდან მთვარისკენ პირველი გაფრინდა „ა-8", რ-იც ორბიტაზე გავიდა 1968 წ. 21 დეკემბერს. მის ბორტზე იყვნენ ხომალდის მეთაური ფ. ბორმანი, ჯ. ლოველი და უ. ანდერსი. 24 დეკემბერს „ა-8" გაყვანილ იქნა მთვარის ირგვლივ ელიფსურ ორბიტაზე (მთვარის ზედაპირიდან უმცირესი მანძილი იყო 112 *კმ*, უდიდესი — 312 *კმ*); მთვარის ირგვლივ ორჯერ შემოვლის შემდეგ ხომალდის მოძრაობის კორექციის შედეგად ელიფსური ორბიტა გადაიქცა წრიულად. კოსმონავტებმა 10-ჯერ შემოუარეს მთვარეს, გადაიღეს მთვარის ზედაპირის ფოტოსურათები და მოაწყვეს ტელეგადაცემები დედამიწაზე. 25 დეკემბერს ხომალდმა კურსი აიღო დედამიწისაკენ და 27 დეკემბერს წყნარი ოკეანის ზედაპირზე დაეშვა. 1969 წ. 18 მაისს მთვარისაკენ აიღო გეზი ხომალდმა „ა-10-მა". ხომალდში ისხდნენ ტ. სტაფორდი, ჯ. იან-



«აპოლონი». პირველი კოსმოსური ექსპერიმენტი მთვარეზე.

გი და ი. სერნანი. „ა-8-ისგან“ განსხვავებით, ხომალდს გამოეყო მთვარის კაბინა და კოსმონავტები ტ. სტაფორდი და ი. სერნანი 15 *კმ*-ით დაუახლოვდნენ მთვარეს. ამ ხომალდმაც წარმატებით დაამთავრა თავისი პროგრამა და 8 დღე-ღამის ფრენის შემდეგ მშვიდობიანად დაეშვა წყნარი ოკეანის ცენტრ. ნაწილში.


აპოლონი.

1969 წ. 16 ივლ. სტარტი აიღო კოსმ. ხომალდმა „ა-11-მა“. მის ბორტზე იყვნენ ნ. არმსტრონგი (მეთაური), მ. კოლინზი და ე. ოლდრინი. 20 ივლ. „ა-11-ის“ მთვარის კაბინა, რ-შიც ისხდნენ ნ. არმსტრონგი და ე. ოლდრინი, მთვარის ზედაპირზე დაჯდა სიმშვიდის ზღვის რ-ნში. 21 ივლ. 6 *სთ* და 56 *წთ*-ზე თბილ. დროით მთვარის ზედაპირზე გადავიდა ნ. არმსტრონგი. 19 *წთ*. შემდეგ მას შეუერთდა ე. ოლდრინი.

ორ საათზე მეტი ხნის განმავლობაში კოსმონავტები სწავლობდნენ მთვარის ზედაპირზე მოძრაობის პირობებს, იღებდნენ მთვარის ქანების ნიმუშებს, დადგეს საცდელი ხელსაწყოები, დაათვალიერეს მთვარის კაბინა გარედან. მათ მთვარის ზედაპირზე დატოვეს 5 მედალი, რ-ებზედაც გამოსახულნი იყვნენ დაღუპული კოსმონავტები: ი. გაგარინი, ვ. კომაროვი (სსრკ), ვ. გრისომი, რ. ჯაფი და ე. უაიტი (აშშ).


აპოლონია ილირიისა. მამაკაცის პორტრეტი. მარმარილო. III ს. აპოლონიის მუზეუმი.

ხომალდის მთვარის კაბინამ თითქმის 22 *სთ*-ის შემდეგ აიღო სტარტი „ა-11-ის“ ძირითადი ნაკვეთურისაკენ. მათი შეპირაპირების შემდეგ კოსმონავტები მშვიდობიანად დაბრუნდნენ დედამიწაზე და თან ჩამოიტანეს მთვარის ქანების ნიმუშები. ეს იყო აშშ-ის კოსმ. ტექ. დიდი მიღწევა საპლანეტათშორისო სივრცის ათვისების გზაზე, რ-იც დაიწყო სსრკ-ში 1957 პირველი საბჭ. ხელოვნური თანამგზავრის გაშვებით და 1961 საბჭ. კოსმონავტის ი. გაგარინის პირველი გაფრენით.

1969 წ. 14 ნოემბ. მთვარისაკენ გაფრინდა კოსმ. ხომალდი „ა-12“, რ-შიც იყვნენ კოსმონავტები ჩ. კონრადი (მეთაური), რ. გორდონი და ა. ბინი. 19 ნოემბერს ჩ. კონრადი და ა. ბინი მთვარეზე დაეშვნენ, 20 ნოემბერს აფრინდნენ მთვარის ზედაპირიდან და 24 ნოემბერს მშვიდობიანად დაბრუნდნენ დედამიწაზე. კოსმონავტებმა მთვარეზე დატოვეს საცდელი ხელსაწყო-იარაღები და თან ჩამოიტანეს მთვარის ქანების ნიმუშები.

1970 წ. 11 აპრილს სტარტი აიღო „ა-13-მა“. ხომალდში ისხდნენ კოსმონავტები ჯ. ლოველი (მეთაური), ჯ. სუიჯერტი და ფ. ჰეისი. 14 აპრილს ჟანგბადის გადენის გამო თითქმის მთლიანად გამოვიდა წყობიდან კოსმ. ხომალდის ძირითადი ენერგეტ. დანადგარი. ამიტომ ხომალდი მოვარეზე არ დაშვებულა და 17 აპრილს დედამიწაზე დაბრუნდა.

1971 წ. 1 თებ. სტარტი აიღო „ა-14-მა“. ხომალდში ისხდნენ ა. შეპარდი (მეთაური), ს. რუსა და ე. მიჩელი. 5 თებერვალს რუსა და მიჩელი დაეშვნენ მთვარის ზედაპირზე, კრატერ ფრა მაუროს მიდამოში, 6 თებ. გამოფრინდნენ მთვარიდან და 10-ში დაეშვნენ დედამიწაზე. მთვარიდან ჩამოიტანეს 43 *კგ* გრუნტი.



აპოლონია პონტოსი. ვერცხლის მონეტა. ძვ. წ. V–IV საუკუნეები. ზემოთ — შუბლი, ქვემოთ — ზურგი.

1971 წ. 7 აგვ. წარმატებით დამთავრდა „ა-15-ის“ 12-დღიანი ექსპედიცია მთვარეზე. ეკიპაჟის შემადგენლობაში იყვნენ — დ. სკოტი (მეთაური, იფრინა „ჯემინი-8-ით“ და „ა-9-ით“), ა. უორდენი და ჯ. ირვინი, რ-ებმაც პირველად გამოიყენეს მთვარემავალი.

1972 წ. 16 აპრილს სტარტი აიღო „ა – 16-მა“, ხომალდში ისხდნენ ჯ. იანგი (მეთაური), ტ. მატინგლი და ჩ. დიუკი. მთვარეზე დაეშვნენ 21 აპრილს (იანგი, დიუკი) და 71 *სთ*. დაყვეს იქ. აქედან 20 *სთ*. და 14 *წთ* — მთვარის კაბინის გარეთ. 24 აპრილს ხომალდი დაბრუნდა დედამიწაზე.

პროგრამით გათვალისწინებული უკანასკნელი გაფრენა მთვარეზე ხომალდ „ა – 17-ით“ 1972 წ. 7—19 დეკემბერს მოეწყო. ხომალდში იყვნენ ი. სერნანი (მეთაური), რ. ევანზი და ჰ. შმიტი, განათლებით გეოლოგი, პირველი სწავლული სპეციალისტი მთვარის ზედაპირზე. კოსმონავტებმა მთვარის ზედაპირზე დაყვეს 75 *სთ*. აქედან 22 *სთ* — ხომალდის გარეთ. თან წამოიღეს 113 *კგ* მთვარის გრუნტი. 1975 წ. 15 ივლ. დედამიწის ირგვლივ ორბიტაზე გავიდა ხომალდი „ა.“, რ-შიც იყვნენ ტ. სტაფორდი, ვ. ბრანდი და დ. სლეიტონი. 17 ივლ. იგი შეუპირაპირდა ორბიტაზე მყოფ საბჭ. კოსმ. ხომალდ „სოიუზ 19-ს“, რ-საც მართავდნენ ა. ლეონოვი და ვ. კუბასოვი.

**აპოლონი** (Parnassius apollo), დღის პეპელა აფროსნისებრთა ოჯახისა. ფრთების შლილი 9 *სმ*-მდეა. თეთრი ფრთები შავი და წითელი რგოლებითაა მოხატული. მუხლუხი შავია, გვერდებზე წითლად დაწინწკლული. ა. ბინადრობს კლდისდუმასა და კლდისვაშლაზე. ჭუპრდება მიწაზე, თხელ პარკში. გავრცელებულია ევროპაში, კავკასიასა და სამხრ. ციმბირში, როგორც მთიან ადგილებში, ისე ველებზე. საქართველოში გვხვდება კავკასიური ა. (P. a. caucasicus). ა. დაფრინავს ივნისსა და ივლისში. *ე. დიდმანიძე*.

**აპოლონია ილირიისა** (Apollōnia), ძვ. ბერძნ. ქალაქი თანამედროვე ალბანეთის ტერიტორიაზე, ანტ. ხანის მნიშვნელოვანი ეკონ. და კულტ. ცენტრი. დაარსდა ძვ. წ. 588 და ახ. წ. IV ს-მდე იარსება. არქეოლ. გათხრები წარმოებდა 1918—39 (ფრანგი არქეოლოგი ლ. რეი) და 1956—60 (ალბ. და საბჭ. მეცნიერები). გათხრებმა გამოავლინა ქალაქის გალავანი (ძვ. წ. V—III სს.), გიმნასიონის შენობა (ძვ. წ. V ს.), ქვით მოკირწყლული ქუჩები, 400—500 მაყურებლისათვის გათვალისწინებული თეატრი—ოდეონი (პირველი საუკუნეები), მოზაიკური იატაკითა და ქანდაკებებით შემკული საცხოვრებელი და სხვა დანიშნულების ნაგებობანი, რ-თაც ჰქონდათ წყალსადენი და გათბობის სისტემა.

*ლიტ*.: Блаватский В. Д., Ислями С., Раскопки Аполлонии и Орика в 1958 г., «Советская археология», 1959, № 4.

**აპოლონია პონტოსი,** ძვ. ბერძნ. ქალაქი, მილეტის ახალშენი დას. შავიზღვისპირეთში, ბურგასის ყურეში (ახლანდ. სოზოპოლი, ბულგარეთი). დაარსდა ძვ. წ. VII ს. დასასრულს და მალე იქცა დიდ სავაჭრო და კულტ. ცენტრად. დიდი მნიშვნელობა ჰქონდა ანტ. სამყაროსა და თრაკიული ტომების ურთიერთობაში. არქეოლ. გათხრები ა. პ-ს ტერიტორიაზე დაიწყო XIX ს. და ამჟამადაც გრძელდება. აღმოჩენილია ძვ. წ. VI—I სს. საზ., საკულტო, საცხოვრ. ნაგებობანი, სამაროვნები, ქანდაკებები და რელიეფები. ქალაქის ისტ. ადრინდ. ეტაპი ოლიგარქიული წყობით ხასიათდება. ძვ. წ. V ს. 70 — 60-იანი წწ-იდან ა. პ. ტიპობრივ დემოკრ. ბერძნ. პოლისად იქცა. ამავე დროს თრაკიული ტომების ძლიერი პოლიტ. გაერთიანების — ოდრისების სამეფოს გავლენაში მოექცა. ძვ. წ. V—IV სს. ა. პ-ს აყვავების ხანაა: სწრაფად გაიზარდა ქალაქის ტერიტ., აშენდა მრავალრიცხოვანი საზ. და საკულტო ნაგებობა. იწყეს საკუთარი მონეტის მოჭრა. ძვ. წ. IV ს. შეიმჩნევა თრაკიული ეთნ. ელემენტის თანდათანობით დამკვიდრება. ძვ. წ. II—I სს. ა. პ. მითრიდატე VI პონტოელის მოკავშირე იყო რომაელთა წინააღმდეგ ბრძოლაში. ძვ. წ. 72 რომაელებმა აიღეს და გაძარცვეს. ძვ. წ. I ს. დასასრულიდან ა. პ-მ დაკარგა ავტონომია და რომის პროტექტორატში მოექცა.

*ლიტ*.: Блаватская Т. В., Западнопонтийские города в VII—I вв. до н. э., М., 1952. *ო. ლორთქიფანიძე*.

**აპოლონიოს დისკოლო** (Apollōnios Dyscolos), II ს. ბერძენი გრამატიკოსი. მოღვაწეობდა ალექსანდრიის მუზეუმში. შექმნა მრავალი ნაშრომი ბერძნული ენის გრამატიკაში. ჩვენამდე მხოლოდ ნაწილია მოღწეული, სახელდობრ: „ნაცვალსახელისათვის“, „ზმნისართთათვის“, „კავშირთათვის“ და „სინტაქსისათვის“. ა. დ-მ პირველმა შექმნა მოძღვრება სინტაქსზე, რაც მთელი შუა საუკ. მანძილზე იყო გაბატონებული. ა. დ. წინადადებას განიხილავს როგორც მორფოლ. ერთეულთა (მეტყველების ნაწილების) ჯამს; მეტყველების ნაწილები და წინადადების წევრები ა. დ-ს სინტაქსში არ არის ერთმანეთისაგან გარჩეული.

**აპოლონიოს პერგელი** (Apollōnios ho Pergios), ძვ. წ. III ს. ბერძენი მათემატიკოსი, ალექსანდრიული სკოლის ერთ-ერთი წარმომადგენელი. მისი უმნიშვნელოვანესი შრომაა „კონუსური კვეთები“. ჩვენამდე მოაღწია ამ შრომის პირველი ოთხი წიგნის ბერძნ. ცედანმა, შემდეგი სამი წიგნის არაბ. თარგმანმა, ხოლო უკანასკნელი, მერვე წიგნი დაკარგულია. ა. პ-ის „კონუსურმა კვეთებმა“ დიდი გავლენა მოახდინა ასტრონ., მექან. და ოპტ. განვითარებაზე. ანალიზური გეომ. შექმნისას რ. დეკარტი და პ. ფერმა ა. პ-ის შრომებს ეყრდნობოდნენ. ა. პ-ს ეკუთვნის სხვა შრომებიც, რ-ებსაც ჩვენამდე არ მოუღწევია.

**აპოლონიოს როდოსელი** (Apollōnios ho Rhodios) (დაახლ. ძვ. წ. 295—215), ძვ. ბერძენი პოეტი და მეცნიერი, დაიბადა და აღიზარდა ალექსანდრიაში. მოღვაწეობდა *ალექსანდრიის ბიბლიოთეკაში*. იყო *კალიმაქეს* მოწაფე. შემდგომში მოწაფე და მასწავლებელი ელინისტური ეპოქის დიდ ლიტ. პაექრობაში ჩაებნენ. მათ შორის უთანხმოებამ იჩინა თავი. ა.რ-მა უარყო აზრი, თითქოს მათი ეპოქის სულს მხოლოდ ეპოსის ახ. სახეობა — მცირეფორმიანი ეპილიონი შეესატყვისებოდა. იგი ძველი, ჰომეროსისეული ფართო ეპიკური ტილოების მომხრეთა შორის დარჩა. დაახლ. 270 ა. რ. კ. როდოსზე გადასახლდა. 260 ალექსანდრიაში დაბრუნდა.

ა. რ-ს ეკუთვნის ეპიგრამები, პატარა ეპიკური პოემები („ნავკრატიდის დაფუძნება“, „ალექსანდრიის დაფუძნება“ და „კანობოსი“ — პოემა, რ-შიც აღწერილი ყოფილა სერაპისის ტაძარი ეგვიპტეში). ამ ნაშრომთაგან ცალკეული სტრიქონებიღაა შემორჩენილი, სრული სახით კი მოღწეულია „არგონავტიკა“ — დაქტილური ჰეგზამეტრით გამართული მოხუმ. ეპიკური პოემა, რ-იც არგონავტების თქმულებებზეა აგებული. იგი ოთხი წიგნისაგან (სიმღერისაგან) შედგება, 5835 ტაეპს შეიცავს და დაწვრილებით გადმოგვცემს ოქროს საწმისის მოსაპოვებლად იასონის მეთაურობით ელინთა ლაშქრობას აიაკოლხეთში. ა. რ. მიჰყვება ძვ. ელინური საგმირო ეპოსის კვალს, ფართოდ იყენებს ჰომეროსის მხატვრულ ხერხებს და ბევრ შემთხვევაში პირდაპირ ჰბაძავს „ოდისეას“. მაგრამ ჰომეროსის ქმნილებათაგან განსხვავებით, „არგონავტიკა“ არ არის შინაგანი პოეტური მთლიანობით შეკრული ნაწარმოები. იგი გადატვირთულია საგანთა და მოვლენათა დეტალური აღწერით, მწიგნობრული პასაჟებით, მითებით, გენეალოგიებითა და გეოგრ.-ეთნოგრ. ცნობებით. თუმცა პოემაში არის შემოქმედებითი სიახლეც, რ-იც მესამე სიმღერაში ვლინდება. აქ მოქმედება ძველ კოლხეთში, მეფე აიეტის სასახლეში ვითარდება. ა. რ. დიდი მხატვრული ძალით ასახავს მეფის ასულის — მედეას სულიერ ბრძოლას, როცა მან თავისი სატრფოსათვის სამშობლო გაწირა. ა. რ-მა პირველმა გააფართოვა ეპოსის ჩარჩოები ვნებათა ფსიქოლ. ანალიზით, მოქმედების განვითარება სიყვარულის მოტივს დაუმორჩილა

და ამით ხელი შეუწყო ბერძნ. რომანის დაბადებას. ეს ღირსებები პოემის მესამე სიმღერას მსოფლიო ლიტ-რის შედევრთა შორის აყენებს. „არგონავტიკას“ დიდი წარმატება ჰქონდა ძვ. საბერძნეთში. მწიგნობრებმა მას მეტად საგულისხმო ცნობებისა და მითითებების შემცველი სქოლიოები დაურთეს, თხზ. ითარგმნა ძვ. რომში, იქვე გაჩნდა მისი მოკლე ვარიანტი.

„არგონავტიკა“ შეიცავს მრავალ ძვირფას ცნობას ძვ. ქართვ. ტომების — ხალიბების, ტიბარენების, მოსინიკების — შესახებ; მასში მოხსენებულია ქუთაისი, აღწერილია კოლხეთი (აია), გადმოცემულია საგულისხმო თქმულებები ოქროს საწმისზე, სპილენძისჩლიქებიან ხარებზე, დაცულია ცნობები სტუმარმასპინძლობის წესსა და სხვა ჩვეულებებზე.

*თხზ.*: Argonautica, ed. by H. Fränkel, Oxf., 1961; არგონავტიკა, ა. ურუშაძის გამოც., თბ., 1970; Аргонавтика, изд. текста и пер. Г. Ф. Церетели, Тб., 1964.

*ლიტ.*: ურუშაძე ა., ძველი კოლხეთი არგონავტების თქმულებაში, თბ., 1964; ყაუხჩიშვილი ს., ბერძნული ლიტერატურის ისტორია, ტ. 2, თბ., 1949.

*ა. ურუშაძე.*

**აპოლონიოს ტიანელი** (Apollōnios ho Tyaneus) (გ. ახ. წ. 96), ბერძენი ფილოსოფოს-იდეალისტი, მისტიკოსი. ა. ტ-ის ცხოვრება აღწერა III ს. მწერალმა ფილოსტრატე უმცროსმა. ა. ტ-ს მიაწერენ ისეთსავე სასწაულმოქმედებისა და წინასწარმეტყველების უნარს, როგორსაც იესო ქრისტეს. თანამოქალაქეებს მისთვის ტაძარი აუგიათ. ა. ტ-მა შექმნა მოძღვრება ერთიანი, უზენაესი ღმერთის შესახებ, რ-იც გრძნობადი ქვეყნისაგან უსასრულოდ არის დაშორებული და დაბალი რანგის ღმერთებს იმით უპირისპირდება, რომ არ საჭიროებს არავითარ მსხვერპლს. ადამიანს უზენაესი ღმერთის მისაღწევად მოეპოვება ერთადერთი გზა — წმინდა გონება. ფილოს. ისტორიკოსები ა. ტ-ს, ჩვეულებრივ, ნეოპითაგორეიზმის წარმომადგენლად თვლიან. შემონახულია წერილები, რ-თა ავტორად ა. ტ. მიაჩნიათ.

*ლიტ.*: ყაუხჩიშვილი ს., ბერძნული ლიტერატურის ისტორია, ტ. 2, თბ., 1949.

**აპოლონური და დიონისური,** ძვ. ბერძენთა ღმერთების — *აპოლონისა* და *დიონისეს* სახელებთან დაკავშირებული ცნებები, რ-ებიც გამოხატავენ სამყაროს, ხელოვნ., ადამიანის არსებაში მყოფ განსხვავებულ საწყისებს, ძალებს, ლტოლვებს. ზოგადად აპოლონი გაიაზრება როგორც სიმბოლო ჰარმონიისა, გამოკვეთილი ფორმისა, ზომისა, დასრულებულობისა, დიონისე—სტიქიური, თავშეუკავებელი ლტოლვისა და ფორმისა და ზომის მომსპობი მისწრაფებისა.

ა-ისა და დ-ის ცნებები პირველად ფ. *შელინგთან* გვხვდება, მაგრამ განსაკუთრებული როლი მათ ფ. *ნიცშეს* ფილოსოფიაში ენიჭება. ნიცშეს თანახმად, ეს საწყისები ედო საფუძვლად ბერძნ. ხელოვნ. სხვადასხვა სახეობას: აპოლონური — პოეზიას და სახვით ხელოვნებას, დიონისური — მუსიკას. ნიცშე ფიქრობს, რომ ხელოვნ. ამ ორ სახეობაში უკუიფინება თვით სამყაროს ფარული ძალები. აპოლონური ლტოლვა ქმნის მშვენიერი ზმანების, ილუზიის, მოჩვენების სამყაროს, ოლიმპიელი ღმერთების სამეფოს. ამ სამყაროში, როგორც დასრულებული ფორმების, ზღვარდებულ ინდივიდუალობათა, წესრიგის, ლამაზი ოცნების სასუფეველში, ადამიანი პოულობს ხსნას ტანჯვისაგან. დიონისური ძალა ვლინდება ბნელ, ბრმა ლტოლვაში, თრობაში, რ-იც ანგრევს ინდივიდუალობათა საზღვრებს, ზომასა და ფორმებს და ამჟღავნებს სამყაროს ფესვს — ნებას. შერწყმა მარადიულ ნებასთან, ხილვა სამყაროს არსების მარადიული ქმნადობისა, განახლებისა, ადამიანს აძლევს იმის ძალას, რომ დაძლიოს პესიმიზმი. აპოლონურ და დიონისურ საწყისთა შეერთებამ, ნიცშეს აზრით, წარმოშვა ანტ. ტრაგედია. *თ. ბუაჩიძე.*

**აპომიქსისი** (*აპო...* და ბერძნ. mixis — შერევა), ცხოველისა და მცენარის უსქესო გამრავლების სხვადასხვა ხერხი. ვიწრო გაგებით — ჩანასახის წარმოქმნა გაუნაყოფიერებლად. ა-ის დროს ჩანასახი ვითარდება არა *ზიგოტიდან*, არამედ გაუნაყოფიერებელი კვერცხუჯრედიდან (*პართენოგენეზი* ანუ აპოზიგოტია) ან კიდევ, როგორც ეს ზოგიერთ უმაღლეს მცენარეებშია, წინაზრდილის ან ჩანასახის პარკის უჯრედებიდან (*აპოგამია* ანუ აპოგამეტია), ზოგჯერ შეიძლება განვითარდეს თესლკვირტის სომატური უჯრედებიდან (*ადვენტიური ემბრიონია*). ა-ის ერთ-ერთი ფორმაა აგრეთვე *აპოსპორია*. ა. პართენოგენეზის სახელწოდებით ცნობილია ჭიებში, მწერებში, თევზებში, ქვეწარმავლებში, მაგრამ უფრო ხშირია მცენარეებში, განსაკუთრებით ფარულთესლოვანებში. ა-ს დიდი მნიშვნელობა აქვს გენეტიკასელექციაში, განსაკუთრებით შესაჯვარებელი ფორმების შერჩევისა (მემკვიდრეობითი აპომიქტები, როგორც განაყოფიერების უნარმოკლებულნი, შეჯვარებაში არ მონაწილეობენ) და შორეული ჰიბრიდიზაციის დროს. ა. შეიძლება იყოს ავტონომიური (ჩანასახი და ენდოსპერმი გაუნაყოფიერებლად ვითარდება) და მენტორული (ჩანასახი გაუნაყოფიერებელი კვერცხუჯრედიდან ვითარდება, ენდოსპერმი კი განაყოფიერების პროდუქტია). ა-ის გამოწვევა შეიძლება ექსპერიმენტულადაც — სხვადასხვა ფაქტორის მოქმედებით (ინდუცირებული ა.). ზოგჯერ ა. სპორადულად ვლინდება ცალკეულ ინდივიდში (ფაკულტატიური ა.) ან გამრავლების ძირითადი და, შესაძლოა, ერთადერთი ხერხიც იყოს (ობლიგატური ა.).

ა-ს იყენებენ ციტრუსების, მარცვლოვნებისა და სხვათა სელექციაში. მიმართავენ აგრეთვე *ჰეტეროზისის* გასამტკიცებლად, ვინაიდან ა-ის დროს მიიღება შედარებით კონსტანტური შთამომავლობა, რ-იც საწყისი ფორმების ნიშან-თვისებებს ინარჩუნებს.

**აპომორფინი,** მორფინისაგან მიღებული *ალკალოიდების* ჯგუფის პრეპარატი. პირსასაქმებელი და ამოსახველებელი საშუალება. ა-ის წყალხსნარს მოწამლულ ადამიანს კანქვეშ უშხაპუნებენ; იყენებენ *ალკოჰოლიზმის* სამკურნალოდაც.

**აპონევროზი** (*აპო...* და ბერძნ. neuron — ძარღვი, მყესი), 1. ტორსის განიერი კუნთის ბრტყელი, თხელი და მკვრივი მყესოვანი ფირფიტა, რ-ითაც კუნთი მაგრდება ძვალზე ან სხეულის სხვა ნაწილებზე; 2. განსაკუთრებული წარმონაქმნი (ფასცია) ხელისგულის, ფეხისგულისა და თავის ქალას თმიანი ნაწილის კანქვეშ.

**აპოპლექსია** (ბერძნ. apoplēxia — დამბლა,), 1. სისხლჩაქცევა თავის ტვინში, იგივეა, რაც *ინსულტი*; 2. მასიური სისხლჩაქცევა ნებისმიერი ორგანოს (თირკმელზედა ჯირკვალი, პანკრეასი, საშვილოსნო და სხვ.) ქსოვილში.

**აპორემა** (ბერძნ. aporēma — სიძნელე), თეორიული, ლოგიკური ხასიათის სიძნელე; ხშირად იხმარება აპორიის (ბერძნ. aporia — უგზოობა) ცნების სინონიმად, რაც ნიშნავს ისეთი ხასიათის სიძნელეს, რ-ის დაძლევის შესაძლებლობა არ ჩანს; ძვ. ბერძნ. ფილოსოფიიდან განსაკუთრებითაა ცნობილი ზენონის აპორიები (იხ. აგრეთვე *აპორეტიკა*).

**აპორეტიკა** (ბერძნ. aporētikos — დაეჭვებული, მერყევი), *აპორემების* — სიძნელეთა გამომჟღავნებისა და ანალიზის ხელოვნება. ა. იძლევა პრობლემის, სიძნელის დახასიათებას და არა აქვს მისი გადაწყვეტის პრეტენზია. ძვ. ბერძნ. ფილოსოფიაში ა-ს განსაკუთრებული მნიშვნელობა მიანიჭა *არისტოტელემ*, თანამედროვე ბურჟ. ფილოსოფიაში — ნ. *ჰარტმანმა*, რ-ის თვალსაზრისითაც ა., *ფენომენოლოგიასთან* ერთად, წინ უნდა უსწრებდეს თეორიის აგებას.

**აპორია,** იხ. *აპორემა*.

**აპოროსი** (ბერძნ. aporos — ღატაკი, უქონელი), გაღარიბებული, თავისუფალი მეთემე ადრინდ. შუა საუკ. ბიზანტიაში. ა-ები იძულებული იყვნენ თავიანთი მიწა იჯარით გადაეცათ შეძლებული მეთემეებისათვის. მოგვიანებით ა. საზოგადოდ ღარიბს ნიშნავდა.

**აპორტი,** ძვ. რუს. ადრეული ზამთრის ვაშლის ჯიში. მსხვილი (200—400 გ, ზოგი 1 კგ-მდე), სასიამოვნო გემოს მომჟავო ნაყოფი აქვს, იყენებენ ნედლად და საკონსერვო წარმოებაში, ჯიში ზამთარგამძლეა, უხვმოსავლიანი (ერთი ძირიდან 200—400 კგ). ა. გავრცელებულია მთელ მსოფლიოში, სსრკ-ში — რსფსრ-ში (ვორონეჟის ოლქი, ჩრდ. კავკასია), ყირგიზეთში, ყაზახეთსა და უკრაინაში.

საქართველოში ა. საშემოდგომო ჯიშია. ახასიათებს შედარებით დაბალი საგემოვნო თვისებები, მერყევი მოსავლიანობა, უხვი ნაქარი (ძირნაყარი), გავრცელებულია ქართლსა და კახეთში, ნაკლებად — იმერეთსა და მესხეთში. ცნობილია წითელი ა., ყუბანური ა., ალექსანდრეს ა. (ალმა-ათური) და სხვ.

**აპოსელენიუმი** (*აპო...* და ბერძნ. Selēnē—მთვარე), მთვარის გარშემო მოძრავი კოსმ. სხეულის, ხელოვნური თანამგზავრის ორბიტის წერტილი, რ-იც მთვარის ცენტრიდან მაქსიმალურად არის დაშორებული.

**აპოსპორია** (*აპო...* და ბერძნ. spora — თესლი), ზოგიერთი უმაღლესი მცენარის ისეთი გამრავლება, როდესაც *გამეტოფიტი* ვითარდება *სპოროფიტის* ვეგეტატიური უჯრედებიდან სპორების წარმოუქმნელად. მაგ., გვიმრების წინაზრდილის განვითარება ფოთლის ან სპორანგიუმის ფეხის ქსოვილისაგან; ფარულთესლოვნების ჩანასახის პარკის განვითარება *ნუცელუსის* უჯრედებიდან რედუქციული დაყოფის (*მეიოზის*) გარეშე.

**აპოსტატა** (ბერძნ. apostata — განდგომილი), განდგომილი, ძვ. რწმენის უარმყოფელი. აპოსტაზია (apostasia)— რწმენისაგან განდგომა. ა. იხსენიება ქრისტიანობის პირველი საუკ. ელინისტურ ლიტრაში. ტერტულიანე ებრაელებს განდგომილ შვილებს (apostatae filii) უწოდებს. ა-ებად ითვლებოდნენ ქრისტიანობიდან წარმართობას დაბრუნებულნი. აპოსტატობა ქრისტ. ეკლესიაში დიდ ცოდვად ითვლებოდა. იმპ. კონსტანციუსის დროს (337—361) იუდაიზმში გადასვლისათვის სასჯელად ქონების კონფისკაცია დაწესდა. ა-ების წინააღმდეგ სასჯელს ითვალისწინებდა იუსტინიანეს (527—565) კოდექსი. ქრისტ. ეკლესიამ ა-დ გამოაცხადა იმპ. იულიანე (361—363), რ-მაც 361 წ. 3 ნოემბ. კანონით აღადგინა წარმართობა. ა-ებს დევნიდა შუა საუკ. კანონიკური სამართალი, მათ ართმევდნენ სამოქალაქო უფლებებს და სჯიდნენ. XVI ს-იდან განდგომისათვის სასჯელი თანდათან შერბილდა და XIX ს. შუა ხანებში მოისპო.

*ო. გაბიძაშვილი.*

**აპოსტერიორული** (ლათ. a posteriori— შემდეგი, მომდევნო), რაც წარმოიქმნება ცდისაგან, განპირობებულია ცდით (*აპრიორულის* საპირისპიროდ); გრძნობადი აღქმისაგან, ცდისაგან მიღებული ცოდნა. ასეთ ცოდნაზე ლაპარაკობენ როგორც ანტიკურ (*არისტოტელე, პლატონი, ბოეთიუსი*), ისე შუა საუკ. ფილოსოფიაში (იბნ რუშდი, იბნ სინა, *ალბერტ დიდი, თომა აკვინელი*). კანტთან ა-ის ხა-

აპოლონიოს
როდოსელი
არგონავტიკა

აპოლონიოს როდოსელი. «არგონავტიკა». ქართული თარგმანის პირველი გამოცემის სატიტულო ფურცელი.







აპოფილიტი. კრისტალების ფორმა.

სიათი აქვს ცოდნის შინაარსს, რ-იც შეგრძნებათა მრავალფეროვნებისაგან შედგება; მაგრამ მხოლოდ შინაარსი არ არის საკმარისი ცოდნის არსებობისათვის, რადგან იგი ერთეულ და შემთხვევითს ხასიათს ატარებს; რომ გვქონდეს ობიექტური საყოველთაო და აუცილებელი ხასიათის ცოდნა, საჭიროა ამ შინაარსის ელემენტების აპრიორული ფორმებით დაკავშირება.

**აპოსტილბი** (ბერძნ. apostilbō—ვკაშკაშებ, ვბრწყინავ), განათებული ზედაპირის სიკაშკაშის მოძვ. ერთეული (აღინიშნება asb, ქართ. *ასბ*). ერთეულთა საერთაშ. სისტემაში სიკაშკაშის ერთეულად მიღებულია *ნიტი* (*სანთელი* 1 *მ*$^2$-ზე). 1 *ასბ*=0,31990 *ნტ*=0,31990 *სნთ*/*მ*$^2$.

**აპოსტოლი** დანიელ პავლეს ძე [4 (14). XII. 1654 — 17 (28). I. 1734]. მარცხ. ნაპირის უკრაინის ჰეტმანი (1727—34). კაზაკობის „სტარშინის“ წარმომადგენელი. 1683—1727 მირგოროდის პოლკის მეთაური იყო. 1693—96 რუს. ლაშქართან ერთად იგერიებდა ყირიმელ თათართა თავდასხმებს. დიდი როლი შეასრულა შვედებთან ბრძოლაში (1701 ერესტფერთან და 1705 ვარშავასთან). 1708 მიემხრო ი. *მაზეპას*, მაგრამ მალე განუდგა. იყო უკრაინაში შვედების საწინააღმდეგო პარტიზ. მოძრაობის ერთ-ერთი ორგანიზატორი. რუს. არმიის სპარსეთის ლაშქრობაში (1722) მეთაურობდა კაზაკთა 10-ათასიან ლაშქარს. ჰეტმანობის დროს ხელს უწყობდა უკრაინაში მსხვილი ფეოდ. მიწათმფლობელობის ზრდას. ა-ის სიკვდილის შემდეგ ჰეტმანის არჩევა აიკრძალა.

**აპოსტოლიკები** (ლათ. apostolici < ბერძნ. apostolos—მოციქული), „ძ მ ე ბ ი  მ ო ც ი ქ უ ლ ე ბ ი“, ქრისტ. გლეხურ-პლებეური მწვალებლობა. დააარსა პარმელმა (იტალია) გლეხმა გერარდო *სეგარელიმ* დაახლ. 1260. ა. სახარებაში მოხსენიებულ მოციქულთა (აპოსტოლთა) მიმდევრებად აცხადებდნენ თავს და მოითხოვდნენ ადრინდ. ქრისტიანულ, „მოციქულთა დროისკენ“ დაბრუნებას, როდესაც, მათი აზრით, სუფევდა მოქალაქეობრივი და ქონებრივი თანასწორობა. ა. გამოდიოდნენ ფეოდ. ჩაგვრისა და კათოლ. ეკლ. წინააღმდეგ, სურდათ ქონების გაერთიანება და სოც. თანასწორობის დამყარება. ცხოვრობდნენ ღარიბულად, ქადაგებდნენ მორჩილებას, ასკეტიზმს. ა-თა მოძღვრება გავრცელდა ჩრდ. იტალ. გლეხობასა და ნაწილობრივ ქალაქის პლებეურ ფენებში. ლიონის საეკლესიო კრებამ 1274 დაგმო ა. პაპების ბულებით (ჰონორიუს IV-ისა—1286, ნიკოლოზ IV-ისა—1290) დაიწყო მათი დევნა. სეგარელი დააპატიმრეს (1294) და დაწვეს (1300). ა-ის ახალი ბელადის *დოლჩინოს* (აქედან სექტის მეორე სახელწ.: „დოლჩინისტები“) ხელმძღვანელობით პიემონტში დაიწყო აჯანყება (1304), რ-იც დამარცხდა. დოლჩინო დაწვეს (1307) ინკვიზიციის დევნის მიუხედავად, ა. თავიანთი მოძღვრების ქადაგებას განაგრძობდნენ ჩრდ. იტალიაში, ლანგედოკში (სამხრ. საფრანგეთი), გერმანიასა და ესპანეთში XV ს. დამდეგამდე.

*ლიტ.*: Сказкин С. Д., Исторические условия восстания Дольчино, М., 1955.

**აპოსტოლოვო** (1923-მდე სოფ. პ ო კ რ ო ვ ს კ ო ე), ქალაქი (1956-იდან) უკრ. სსრ დნეპროპეტროვსკის ოლქში, აპოსტოლოვოს რ-ნის ცენტრი. სარკინიგზო კვანძი. 19 ათ. მცხ. (1974). აგურის, ზეთსახდელი, ბოსტნეულისა და ხილის გადასამუშ., ავტოსარემონტო და რკინაბეტონის ქ-ნები. რ-ნში — გრანიტისა და კირქვის დამუშავება.

**აპოსტროფი** (ფრანგ. apostrophe < ბერძნ. apostrophos — უკუმიქცეული), მძიმის მსგავსი სტრიქონზედა გრაფიკული ნიშანი ('); ფართოდ იყენებენ ფონეტ. ტრანსკრიფციაში თანხმოვანთა სილბოსა და რედუცირებული ხმოვნის აღსანიშნავად. უკანასკნელი მნიშვნელობით დამკვიდრებულია აგრეთვე ზოგიერთი ენის ორთოგრ. სისტემაში, მაგ., ფრანგულში l' homme < le homme.

**აპოტროპეონი** (ბერძნ. apotropaios—ფათერაკის ამრიდებელი), არქეოლოგიასა და ეთნოგრაფიაში ეწოდება რ-იმე გამოსახულებას ან საგანს, რ-საც მიაწერდნენ ავი სულების განდევნის მაგიურ ძალას. ა-ს განეკუთვნება: შიშისმომგვრელ ღვთაებათა, ცხოველთა და საგანთა გამოსახულებანი (ეგვ. ბესი, ბერძნ. მედუზა გორგონი, გრიფონები, ფალოსი და სხვ.), რ-ებსაც ატარებდნენ როგორც *ავგაროზს*. ა. ეწოდებოდა აგრეთვე ასეთივე გამოსახულებებს არქიტ. ნაგებობებზე, ჭურჭელსა და საჭურველზე.

**აპოფერმენტი,** ა პ ო ე ნ ზ ი მ ი, რთული ფერმენტის კოლოიდური, ცილოვანი ნაწილი, რ-იც მისი მოქმედების სპეციფიკურობას განსაზღვრავს. *კოფერმენტისაგან* განსხვავებით, მას გააჩნია ცილების ყველა თვისება, მათ რიცხვში თბური დენატურაცია, რითაც განსხვავდება დაბალმოლეკულური კოფერმენტებისაგან.

**აპოფთეგმები** (ბერძნ. apophthegma — სხარტი, ღრმააზროვანი გამონათქვამი), ფილოსოფოსთა და გამოჩენილ ადამიანთა გამონათქვამების, აგრეთვე მათი ცხოვრების ამსახველი ამბებისა და თქმულებების ძველი კრებულები, რ-თა მიზანი იყო მკითხველთა ზნეობრივი დარიგება და განსწავლა. ა-ს საფუძველი ჩაეყარა ანტ. საბერძნეთში და ფართოდ გავრცელდა როგორც ძველ სამყაროში, ისე შუა საუკუნეებში. საქართველოში ჯერ კიდევ X ს-ში ითარგმნა ასკეტურ-მისტ. ხასიათის აფორიზმები და სენტენციები, იოანე ოქროპირის „ფუტკარი“ (თარგმ. სტეფანე ათონელისა), ნილოს სინელის „ღნომანი სწავლათანი სარგებელად სულისა“ და „ღნომანი განმაყენებელნი განხრწნადთაგან და შემაერთებელნი უხრწნელთა თანა“. აღორძინების ხანის ქართ. ლიტ-რის მოღვაწენი თარგმნიდნენ აღმ. და საბერძნ. ფილოსოფოსთა, მეფეთა და ცნობილ პირთა აპოფთეგმურ კრებულებს (სპარსული „ყაბუსნამეს“ ქართული პროზაული და ლექსითი ვერსიები და სხვ.). XVIII ს. ა. ითარგმნა რუსულიდან, მათ შორის ყველაზე სრულია „აპოფთეგმატა“, რ-იც ერასტი თურქისტანიშვილს გადმოუღია, რუს. დედანი კი, თავის მხრივ, ბენიაშ ბუდნის (XVII ს.) პოლ. კრებულიდან არის თარგმნილი. ეს კრებული ოთხი სხვადასხვა რედაქციით გაულექსავს ვახტანგ VI-ს.

**აპოფიზი** (ბერძნ. apophysis—ყლორტი, მორჩი), 1. ც ხ ო ვ ე ლ ე ბ ს ა  დ ა  ა დ ა მ ი ა ნ შ ი — ა) ძვლის წანაზარდი, მორჩი, რ-ზეც მაგრდება კუნთის მყესი. ა. ძვლის მთავარი მასის განუყოფელი ნაწილია, რითაც განსხვავდება *ეპიფიზისაგან*; ბ) მოლუსკის ნიჟარის წანაზარდი; 2. მ ც ე ნ ა რ ე ე ბ შ ი — ა) მწვანე ხავსების *სპოროგონიუმის* კოლოფის გაფართოებული ფუძე (მაგ., გუგულის სელი); ბ) რომბისებრი ზედაპირი ფიჭვის მომწიფებული გირჩის სათესლე ქერქლზე.

**აპოფიზი** გ ე ო ლ ო გ ი ა შ ი, დიდი ზომის მაგმური სხეულის ერთი ან რამდენიმე ძარღვისებრი განშტოება.

**აპოფილიტი** (*აპო*.. და ბერძნ. phyllon — ფურცელი), მინერალი ქიმ. შედგენილობა $KCa_4[Si_4O_{10}]_2F\cdot 8H_2O$. ფენობრივი სტრუქტურის ტეტრაგონული სინგონიის სილიკატი. ჩვეულებრივად გვხვდება მარცვლოვანი და ფირფიტოვანი, ზოგჯერ ფურცლოვანი აგრეგატების სახით. ტკეჩადობა 001 გასწვრივ სრული აქვს. სიმაგრე მინერალოგიური სკალით 4,5 — 5. სიმკვრივე — 2300—2400 *კგ*/*მ*$^3$. უფერო, გამჭვირვალე, თეთრი, ზოგჯერ მინარევებისაგან მოყვითალო ან მოწითალო. ა-ში წყალი ცეოლითური ბუნებისაა. ა. ჰიდროთერმული მინერალია. საქართველოში ა. გვხვდება შუა ეოცენურ ვულკ. წყებაში. კრისტალთა სილამაზით გამოირჩევა ახალციხის რ-ნის სოფ. ფერსასთან მანგანუმლითიუმიანი ვარდისფერი ა. და მდ. ურაველის ხეობაში—ბარიუმიანი ა.

**აპოქრომატი** (*აპო*... აქ: შემცირება და ბერძნ. chrōma—ფერი), ობიექტივი, რ-შიც მაქსიმალურად არის შემცირებული სფერული და ქრომატული აბერაცია აბერაციის შესამცირებლად ხმარობენ სპეც. მინის (კურცფლინტი) ან კრისტალისაგან (ფლუორიტი და სხვ.) დამზადებულ ლინზებს. ა-ში რომელიმე სამი ტალღის სიგრძისათვის ხდება ფოკუსურ სიბრტყეთა ურთიერთდამთხვევა. ნარჩენი ქრომატიზმი აქრომატთან შედარებით, სულ ცოტა, ორჯერ მაინც მცირეა. ა-ს ფართოდ იყენებენ ასტრონომიაში, როცა ერთი და იგივე ობიექტივი ვიზუალური დაკვირვებისთვისაც სჭირდებათ და ფოტოგადაღებისთვისაც.

**აპოცენტრი** (*აპო*.. და *ცენტრი*), ციური სხეულის ორბიტის უშორესი წერტილი იმ ცენტრ. სხეულიდან, რ-ის გარშემოც იგი მოძრაობს. ა-ის კერძო შემთხვევებია: *აპოგეუმი*, *აფელიუმი*, *აპოსელენიუმი* და ა.შ.

**აპოხტება,** გამომშრალი თევზის ან ხორცის (ა პ ო ხ ტ ი ს) დამზადების პროცესი. სამრეწვ. მნიშვნელობა მხოლოდ თევზის ა-ს აქვს. გასუფთავებულ მსუქან თევზს (უმთავრესად ნაფოტას, კობრს, შამაიას, ვიმბას, ტარანს) ამარილებენ (1—5 დღის განმავლობაში), შემდეგ მარილიანობის შესამცირებლად (10%-მდე) რეცხავენ და აშრობენ ღია ცის ქვეშ ან სპეც. საშრობ ფარდულში (15—30 დღე; დროის ხანგრძლივობა დამოკიდებულია თევზის სიდიდესა და ამინდზე). ა-თვის ყველაზე კარგი დროა გაზაფხული, როცა ჰაერში დიდი რაოდენობითაა ოზონი და ულტრაიისფერი სხივები. ა-ის პროცესში მცირდება თევზის ტენიანობა (38%-მდე), მის კუნთებში თანაბრად ნაწილდება ცხიმი და თევზი ქარვისფერი ხდება, ეძლევა სასიამოვნო გემო და არომატი. აპოხტებულ თევზს არ სჭირდება კულინარიული დამუშავება. ა-ით ამზადებენ აგრეთვე ზურგიელსა და დიშს (იხ. *დოშეული*).

**აპრა,** პერუს პოლიტ. პარტია, იხ. *ამერიკის სახალხო-რევოლუციური ალიანსი*.

**აპრაკოსი,** საღვთისმსახურო კრებული, რ-შიც საეკლესიო წელიწადის შესაბამისად თავმოყრილია ღვთისმსახურებაში გამოსაყენებელი ცალკეული ადგილები ანუ საკითხავები სახარებიდან და სამოციქულოდან. ეს ტერმინი წარმოშობით ბერძნულია, დამკვიდრდა სლავურში. ძვ. ქართულში მის სანაცვლოდ გვაქვს: „სახარება საწელიწდო გამოკრებული“ ან „სამოციქულო გამოკრებული“. X ს-მდე ვერ ვხვდებით ცალკე გამოკრებილ „ახალი აღთქმის“ საკითხავებს. ა-ის ნაცვლად იხმარებოდა „ლექციონარი“, რ-შიც „ძველი აღთქმიდან“ გამოკრებილი ადგილებიც შედიოდა.

*ლიტ.*: კ ე კ ე ლ ი ძ ე  კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1960.

*შ. ონიანი.*

**აპრაქსია** (ბერძნ. apraxia — უმოქმედობა), მიზანდასახული მოქმედებისა და მოძრაობის დარღვევა. ვითარდება თავის ტვინის მარცხ. თხემის წილის, შუბლის მიდამოსა და კორძიანი სხეულის დაზიანების დროს. ავადმყოფი ჩვეულ და მიზანდასახულ მოძრაობას ვერ ასრულებს, თუმცა ნებისმიერ და კოორდინირებულ მოძრაობათა უნარი შენარჩუნებული აქვს.

განარჩევენ იდეატორულ, კონსტრუქციულ და მოტორულ ა-ს. იდეატორული ა-ის დროს დარღვეულია მოქმედების ცალკეულ მოძრაობათა თანამიმდევრობით შესრულების უნარი. ავადმყოფი ვეღარ აკეთებს მისთვის ჩვეულ მოძრაობებს. კონსტრუქციული ა-ის შემთხვევაში ავადმყოფი ვერ ახერხებს მიცემული დავალების მიხედვით ცალკეული ნაწილებისაგან მთელის შედგენას, დაწყებული მოქმედების დასრულებას, ვერ ცნობს და ვერ განასხვავებს საკუთარ თითებს და სხვ. მოტორული ა-ის დროს ავადმყოფს არ შეუძლია დავალებით ელემენტარული მოქმედების შესრულება: თვალის დახუჭვა, ენის გამოყოფა, ტუჩების წინ წამოწევა. ვერ ასრულებს ამას თუ იმ მოქმედებას მხოლოდ მეხსიერებაზე დაყრდნობით, თუ არ მიუუთითებთ ამ მოქმედების შესრულებისათვის საჭირო საგნებზე (ვერ შეიკრავს ღილს, თუ არ მოვაკიდებინეთ ღილზე ხელი და სხვ.). მკურნალობენ ა-ის გამომწვევ დაავადებას.

*ი ბჟალავა. ნ. ქავთარაძე.*

**აპრაქსინი** თეოდორე მათეს ძე (1661—10. XI. 1728, მოსკოვი), რუსეთის ფლოტის გენ.-ადმირალი (1708), პეტრე I-ის თანამებრძოლი, გრაფი. 1693—96 დვინის ვოევოდა და არხანგელსკის გუბერნატორი. მონაწილეობდა აზოვის მეორე ლაშქრობაში (1696). 1700-იდან საადმირალო პრიკაზის მთავარი უფროსი და აზოვის გუბერნატორი. ხელმძღვანელობდა აზოვის ფლოტის მშენებლობას. 1709 მოიგერია შვედების თავდასხმა პეტერბურგზე. 1710 აიღო ვიბორგი, თავი გამოიჩინა *განგუტის ბრძოლაში*. 1715—19 ხელმძღვანელობდა საზღვ. და სადესანტო ოპერაციებს ბალტიის ზღვაზე. 1718 დაინიშნა საადმირალო კოლეგიის პრეზიდენტად. სპარს. ლაშქრობაში 1722—23 მეთაურობდა კასპიის ფლოტილიას. 1723—26 სათავეში ედგა ბალტიის ფლოტს. 1726-იდან იყო უმაღლესი საიდუმლო საბჭოს წევრი. *ემხრობოდა ა. მენშიკოვს.*

**აპრაქსინი** პეტრე მათეს ძე [1659 — 29. V. (9. VI). 1728], რუსი სახელმწ. მოღვაწე, პეტრე I-თან დაახლოებული პირი, გრაფი (1710). ჩრდილოეთის ომში (1702—04) რამდენჯერმე დაამარცხა შვედები. აქტიურად მონაწილეობდა ასტრახანის აჯანყების ჩახშობაში (1705). 1705-იდან ა. ასტრახანის გუბერნატორი იყო, 1708—13 კი—ყაზანისა. 1708 *აიუკასთან* დადო ხელშეკრულება, რ-ის თანახმად ყალმუხებმა რუს. ქვეშევრდომობა მიიღეს. 1717-იდან სენატორი იყო. მონაწილეობდა უფლისწულ ალექსის საქმის გამრჩევ უმაღლეს სასამართლოში. 1722-იდან იუსტიც-კოლეგიის პრეზიდენტი იყო.

**აპრაქსინი** სტეფანე თეოდორეს ძე (30. VII. 1702 — 6. VIII. 1758, პეტერბურგი), რუსი გენერალ-ფელდმარშალი (1756). იბრძოდა რუს.-ოსმ. 1735—39 ომში, იყო სამხ. კოლეგიის ვიცე-პრეზიდენტი. *შვიდწლიანი ომის* (1756—63) დასაწყისში რუს. არმიის მთავარსარდლად დაინიშნეს. იმპ. ელისაბედ პეტრეს ასულის სიკვდილისა და პრუსიის ორიენტაციის მომხრე პეტრე III-ის გამეფების მოლოდინში ა. გაუბედავად მოქმედებდა და ვერ ისარგებლა *გროს-ეგერსდორფთან* გამარჯვებით (1757). 1757 ბოლოს მთავარსარდლობიდან გადააყენეს, დააპატიმრეს და სამართალში მისცეს. გარდაიცვალა გამოძიების დროს. ა-ის სახელმწიფო ღალატის ფაქტი ისტ. მეცნ. მიერ დადასტურებული არ არის.

**აპრელევკა,** ქალაქი (1961-მდე დაბა) რსფსრ მოსკ. ოლქში. რკინიგზის სადგური, მოსკოვიდან 42 *კმ.* 20 ათ. მცხ. (1974). გრამფირფიტების ქ-ნა (სრკ-ში დამზადებული ფირფიტების 60%), თბოიზოლაციური და ლითონის ნაკეთობათა ქ-ნები.

**აპრეტირება** (ფრანგ. apprêter — დამზადება, საბოლოო გამოყვანა), საფეიქრო მრეწველობაში, ქსოვილის საბოლოო გამოყვანის ერთ-ერთი ძირითადი პროცესი. აპრეტირებული ქსოვილი მტკიცე, ელასტ., ჰიდროფობური და ცვეთამედეგია, არ იჭმუჭნება, არ ლპება და სხვ. ბამბისა და სელის ქსოვილების აპრეტირებისათვის იყენებენ სახამებლის აპრეტს, რ-იც სახამებლისა და მისი ჰიდროლიზის პროდუქტის (დექსტრინის) გარდა, შეიცავს მარბილებელ ნივთიერებებს (ცხიმი, ზეთი, საპონი), ჰიგროსკოპიულ ნივთიერებებს (გლიცერინი, სუფრის მარილი), ქსოვილისათვის ბზინვარების მიმნიჭებელ ნივთიერებებს (ცვილი, პარაფინი და სხვ.), ანტისეპტიკებს (ფორმალინი, სალიცილმჟავა, სპილენძის მარილები) და სხვ. შალისა და აბრეშუმის ქსოვილების ა-თვის სახამებლის ნაცვლად იყენებენ ცხოველურ წებოს, ჟელატინს, არაბ. გუმფისს. ქსოვილი გარეცხვისთანავე კარგავს სახამებელს, ბზინვარებას, სიმტკიცესა და სხვა დადებით თვისებებს. ამის გარდა, სახამებელი საკვები პროდუქტია, ამიტომ მისი გამოყენება ა-თვის მიზანშეწონილი არ არის. ამჟამად ქიმ. მრეწვ. უშვებს სახამებლის შემცვლელ ნივთიერებებს, ე. წ. ჩამოურეცხავ აპრეტებს. საზღვარგარეთ ჩამოურეცხავ აპრეტად იყენებენ ცელულოზის სხვადასხვა ეთერს, უფრო მეტად კი — ცელულოზის ოქსიეთილის ეთერს. ცელულოზური აპრეტების გამოყენებისას ტექნოლ. პროცესი უფრო რთულია სსრკ-ში ჩამოურეცხვ აპრეტად იყენებენ სხვადასხვა სინთეზური ფისის (პოლივინილქლორიდის, პოლიმეთილმეტაკრილატის, პოლისტიროლის და სხვ.) ლატექსებს. ბამბის, სელისა და ვისკოზურ-შტაპელურ ქსოვილებს, ადვილად რომ არ დაიჭმუჭნოს, ამუშავებენ სინთეზური ფისების საწყისი კონდენსაციის პროდუქტებით. წყალამსხლეტი თვისების მისანიჭებლად ქსოვილის ზედაპირს ფარავენ ჰიდროფობური ნივთიერების ძალიან თხელი ფენით. ქსოვილების უმეტესობას აზიანებს მიკროორგანიზმები — ბაქტერიები და ობის სოკოები. ასეთ ქსოვილებს ამუშავებენ ანტისეპტიკებით. ქსოვილებს ჟღენთენ აგრეთვე ცეცხლსაწინააღმდეგო ნივთიერებებით. ჩრჩილისაგან დაცვის მიზნით შალის ქსოვილებს ამუშავებენ ფთორის მარილების ხსნარებით და სხვა ორგ. პრეპარატებით, რ-ებიც ერთდროულად შეიცავენ ქლორის ატომებს, ჰიდროქსილის ჯგუფებსა და სულფოჯგუფებს, აგრეთვე სულფამიდურ ჯგუფებსა და ქლორის ატომებს.

**აპრილი** (ლათ. aprilis), კალენდარული წლის მეოთხე თვე. შედგება 30 დღე-ღამისაგან. ძვ. ქართული წარმართული კალენდრით — იგრიკა.

**აპრილის აჯანყება 1876,** ეროვნულ-განმათავისუფლებელი და ანტიფეოდალური აჯანყება 1876 წ. 18. IV. — 23. V. ბულგარეთში. მოამზადა ბულგარეთის რევ. ცენტრალურმა კომიტეტმა (იმყოფებოდა ჟურჟუში — რუმინეთი) და საკუთრივ ბულგ. მოქმედმა რევ. კომიტეტებმა. აჯანყების ორგანიზატორთა გეგმით, ბულგარეთი 4 რევ. ოლქად დაიყო. ვინაიდან ოსმ. მთავრობისათვის ცნობილი გახდა აჯანყების მზადების გეგმა, აჯანყება დანიშნულ დროზე (1 მაისი) ადრე დაიწყო. ყველაზე მნიშვნელოვანი გამოსვლა მოხდა პლოვდივის ოლქის ქ-ებში პანაგიურიშტეში და კოპრივშტიცაში, სოფლებში — ბატაკსა და პერუშტიცაში; აჯანყებას ხელმძღვანელობდნენ გ. ბენკოვსკი, პ. ვოლოვი, ტ. კაბლეშკოვი და სხვ. ცუდად შეიარაღებულმა აჯანყებულებმა, გმირული ბრძოლის მიუხედავად, ვერ შეძლეს ოსმ. რეგულ. ნაწილებისა და ბაშიბუზუკების დაძლევა. აჯანყება თითქმის ყველგან სასტიკად იქნა ჩახშობილი. ა. ა-ის უკანასკნელი ეპიზოდი იყო 17 მაისს ხრისტო *ბოტევის* რაზმის გადასვლა რუმინეთიდან დუნაიზე. რაზმმა ქ. ვრაცას მიაღწია, მაგრამ იქ ოსმალებმა გაანადგურეს.

ა. ა. ოსმალთა ბატონობის წინააღმდეგ ბულგარელი ხალხის ყველაზე დიდი და მასობრივი აჯანყება იყო. მიუხედავად დამარცხებისა, ა. ა-მ შეარყია ოსმალთა ბატონობა ბულგარეთში, გაამწვავა საერთაშ. პოლიტ. ვითარება და რუსეთ-ოსმალეთის ომის 1877—78 ერთ-ერთ საბაბად იქცა.

**აპრილის აჯანყება იტალიაში 1945,** იხ. *იტალია*, ისტ. ნარკვევი.

**აპრილის დემონსტრაცია 1917,** იხ. *აპრილის კრიზისი 1917.*

**აპრილის თეზისები,** თეზისები ვ. ი. ლენინის მოხსენებისა — „პროლეტარიატის ამოცანები ამ რევოლუციაში", რ-შიც მოცემულია ბურჟ.-დემოკრ. რევოლუციიდან სოციალ. რევოლუციაზე გადასვლის მეცნიერულად დასაბუთებული გეგმა.

ამ მოხსენებით ლენინი გამოვიდა 1917 წ. 4 (17) აპრილს პეტროგრადში, ჯერ ბოლშევიკების კრებაზე, შემდეგ საბჭოების სრულიად რუსეთის თათბირის მონაწილე ბოლშევიკებისა და მენშევიკების გაერთიანებულ სხდომაზე. 7 (20) აპრ. თეზისები დაიბეჭდა „პრავდაში"

ცარიზმის დამხობისა და ბურჟუაზიულ-დემოკრატიული რევოლუციის გამარჯვების შემდეგ რუსეთში დამყარდა *ორხელისუფლებიანობა*. ეს იყო 1917 თებ. რევოლუციის უმთავრესი თავისებურება, რამაც პარტიის ზოგიერთ ხელმძღვანელ მუშაკში ერთგვარი დაბნეულობა გამოიწვია. მათი ნაწილი არ აყენებდა ამოცანას მთელი ძალაუფლების საბჭოებისათვის გადაცემის შესახებ, ამტკიცებდა, რომ რუსეთში ჯერ კიდევ არ იყო მომწიფებული პირობები სოციალ. რევოლუციისათვის, იდგა დროებითი მთავრობისათვის მხარდაჭერის ნახევრად მენშევიკურ პოზიციაზე და სხვ. საჭირო იყო პარტიას შექმნილი ვითარების შესაბამისად წარემართა თავისი მოღვაწეობა ლენინმა ა. თ-ში ჩამოაყალიბა პროლეტარიატისა და მისი პარტიის ამოცანები რევოლუციაში, მათი სტრატეგია და ტაქტიკა ბურჟ.-დემოკრ. რევოლუციის გამარჯვების შემდეგ შექმნილ ვითარებაში. „რუსეთის მიმდინარე მომენტის თავისებურება, — მიუთითებდა ლენინი,—მდგომარეობს რევოლუციის პირველი ეტაპიდან, რომელმაც პროლეტარიატის არასაკმარისი შეგნებულობისა და დარაზმულობის გამო ძალაუფლება ბურჟუაზიას მისცა, მეორე ეტაპზე გადასვლაში, რომელმაც ძალაუფლება უნდა გადასცეს პროლეტარიატს და გლეხობის უღარიბეს ფენებს" (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 24, გვ. 4).

ლენინი მიუთითებდა, რომ ომი დროე-

ვ. ი. ლენინის აპრილის თეზისების თავდაპირველი მონახაზი. 1917 წ. 3 (16) აპრილი. ხელნაწერის დასაწყისი.

ბითი მთავრობის დროს კვლავ იმპერიალ., მძარცველურ ომად რჩებოდა; ომის შეწყვეტა მხოლოდ სოციალ. რევოლუციის გამარჯვებით შეიძლებოდა. ამავე დროს ლენინი არ მოუწოდებდა დაუყოვნებლივ დაემხოთ დროებითი მთავრობა, რ-იც იმ დროს საბჭოების მხარდაჭერით სარგებლობდა. ლენინი ბოლშევიკებისაგან მოითხოვდა დაჟინებით, მოთმინებით ემხილებინათ დროებითი მთავრობის ანტიხალხური პოლიტიკა, ჩამოეშორებინათ მისგან მასები, მიეღწიათ შემთანხმებლური პარტიების იზოლაციისათვის, მოეპოვებინათ უმრავლესობა საბჭოებში „არავითარი მხარდაჭერა. დროებით მთავრობას“, „მთელი ძალაუფლება საბჭოებს!“— მოუწოდებდა ლენინი. ეს იყო რევოლუციის მშვიდობიანი განვითარების პროგრამა, პარტიის მეცნიერულად დასაბუთებული კურსი იმ პერიოდისათვის. ა. თ-ში ლენინმა აღმოაჩინა პროლეტარიატის დიქტატურის სახელმწიფოებრივი ფორმა — საბჭოების რესპუბლიკა. საბჭოები იყო რევ. მთავრობის ერთადერთი შესაძლებელი ფორმა და ამავე დროს რევოლუციით შობილი სახელმწიფოს ახალი, უმაღლესი ტიპი. „პარლამენტური რესპუბლიკა კი არა, — მუშათა დეპუტატების საბჭოების შემდეგ ამ რესპუბლიკისაკენ დაბრუნება ნაბიჯის უკან გადადგმა იქნებოდა, — არამედ მუშათა, მოჯამაგირეთა და გლეხთა დეპუტატების საბჭოების რესპუბლიკა მთელ ჩვენს ქვეყანაში, თავიდან ბოლომდე“ (ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., თხზ., გამოც. მე-4, ტ. 24, გვ. 6).

ეკონ. დარგში სოციალ. რევოლუციაზე გადასვლის ღონისძიებად თეზისებში დასახული იყო მემამულეთა მიწების კონფისკაცია, ქვეყნის მთელი მიწების ნაციონალიზაცია და მოჯამაგირეთა და გლეხთა დეპუტატების საბჭოების განკარგულებაში გადაცემა, ყველა ბანკის გაერთიანება ერთ ეროვნ. ბანკად და მასზე მუშათა კონტროლის დაწესება, ასეთივე კონტროლის დაწესება პროდუქტების საზ. წარმოებასა და განაწილებაზე.

ა. თ-ში განსაზღვრულია პარტ. მშენებლობის ამოცანები. ლენინი მოითხოვდა პარტიის ყრილობის დაუყოვნებლივ მოწვევას და პარტიის პროგრამისა და პარტიის სახელწოდების შეცვლას. საჭირო იყო პარტიის პროგრამაში ასახულიყო ახალი მოვლენები და ახალი დასკვნები, კერძოდ დასკვნა იმპერიალიზმის ეპოქაში ერთ ცალკე აღებულ ქვეყანაში სოციალიზმის გამარჯვების შესაძლებლობის შესახებ. ვინაიდან ს.-დ. პარტიების ლიდერებმა უღალატეს სოციალიზმს, ლენინმა მოითხოვა, ჩვენს პარტიას, ნაცვლად სოციალ-დემოკრატიულისა დარქმეოდა კომუნისტური პარტია, ამასთან ეს სახელწოდება მიუთითებდა პარტიის საბოლოო მიზანზე — კომუნიზმის აშენებაზე. თეზისებში დასახული იყო ოპორტუნიზმისაგან თავისუფალი, ახალი, III კომუნისტური ინტერნაციონალის დაუყოვნებლივ შექმნის ამოცანა.

ვ. ი. ლენინის ა. თ. საფუძვლად დაედო ბოლშევიკური პარტიის პოლიტ. ხაზს, რ-იც რსდმპ (ბ) VII (აპრილის) კონფერენციამ მიიღო.

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., ორხელისუფლებიანობის შესახებ, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 24; მ ი ს ი ვ ე, პროლეტარიატის ამოცანები ამ რევოლუციაში. თეზისები, იქვე; მ ი ს ი ვ ე, პროლეტარიატის ამოცანები ჩვენს რევოლუციაში, იქვე; მ ი ს ი ვ ე, წერილები შორიდან, იქვე, ტ. 23; ვლადიმერ ილიას ძე ლენინი. ბიოგრაფია, თბ., 1961, გვ. 372—383; სკკპ ისტორია, თბ., 1973, გვ. 261—273.

*ი. მირცხულავა.*



აპტერიები. მეთხილიას Nucifraga caryocatactes პტერილიები და აპტერიები ზურგისა (ზემოთ) და მუცლის (ქვემოთ) მხრიდან. პ ტ ე რ ი ლ ი ე ბ ი: 1. თავის; 2. ზურგის; 3. ფრთის; 4. მხრის; 5. ბარკლის; 6. ფეხის; 7. ბოლოსი; 8. მკერდის; ა პ ტ ე რ ი ე ბ ი; 9. ფრთისზედა; 10. გვერდის; 11. კისრის; 12. ფრთისქვედა; 13. მუცლის; 14. ფეხის.

**აპრილის კრიზისი 1917,** ხელისუფლების პოლიტ. კრიზისი რუსეთში, რ-იც გამოიწვია მშრომელ მასებსა და იმპერიალ. ბურჟუაზიას შორის არსებულმა შეურიგებელმა წინააღმდეგობებმა. კრიზისი სტიქიურად დაიწყო მას შემდეგ, რაც ცნობილი გახდა, რომ 18 აპრ. (1 მაისს) საგარეო საქმეთა მინისტრმა პ. *მილიუკოვმა* მოკავშირე სახელმწიფოებს გაუგზავნა ნოტა, სადაც იტყობინებოდა, რომ დროებითი მთავრობა მზად არის განაგრძოს ომი საბოლოო გამარჯვებამდე. ნოტის საპასუხოდ ჯარისკაცებმა 20 აპრ. (3 მაისს) მოაწყვეს დემონსტრაცია ლოზუნგით: „ძირს მილიუკოვი!“. 21 აპრ. (4 მაისს) ბოლშევიკების მოწოდებით მოეწყო მუშათა და ჯარისკაცთა 100-ათასიანი დემონსტრაცია, რ-იც ჩატარდა ლოზუნგებით: „ძირს ომი!“, „მთელი ხელისუფლება საბჭოებს!“. მემარცხენეთა მცირე ჯგუფმა რსდმპ (ბ) პეტროგრ. კომიტეტის წევრებისაგან წამოაყენა ლოზუნგი: „ძირს დროებითი მთავრობა!“, რაც შეიარაღებული აჯანყებისაკენ მოწოდებას ნიშნავდა. ვ. ი. ლენინის წინადადებით, რსდმპ (ბ) ცკ-მა დაგმო ეს ლოზუნგი, როგორც ავანტიურისტული, ვინაიდან მაშინ ჯერ კიდევ არ იყო სათანადო ობიექტური პირობები შეიარაღებული აჯანყებისათვის. კონტრრევ. ელემენტებმა კადეტების მეთაურობით კონტრდემონსტრაციები მოაწყვეს, მოხდა შეტაკებები, იყო მსხვერპლი. გენ. ლ. კორნილოვმა ბრძანება გასცა მუშების წინააღმდეგ არტილერია გამოეყენებინათ. მაგრამ ჯარისკაცები და ოფიცრები არ დაემორჩილნენ მას. პეტროგრადიდან საპროტესტო მოძრაობა მთელს ქვეყანას მოედო. მოვლენებმა ნათელყვეს, რომ დროებითი მთავრობა მასებში ავტორიტეტით არ სარგებლობდა და არც საკმარისი სამხედრო ძალა გააჩნდა. ასეთ ვითარებაში „საბჭოებს შეეძლოთ (და კიდევაც უნდა) აეღოთ ძალაუფლება თავიანთ ხელში და ხულ მცირედს წინააღმდეგობასაც ვერავინ გაუწევდა“ (ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., თხზ., გამოც. მე-4, ტ. 25, გვ. 278—279). მაგრამ პეტროგრ. საბჭოს შემთანხმებლურმა უმრავლესობამ ბურჟუაზიასთან პირდაპირი მორიგება არჩია, საბჭოს სხდომაზე განიხილა მთავრობის „ახსნა-განმარტება“ მილიუკოვის ნოტის თაობაზე და ამით „ინციდენტი ამოწურულად“ მიიჩნია დროებითმა მთავრობამ მანევრს მიმართა, მთავრობიდან გამოიყვანა ხალხისათვის საძულველი მინისტრები პ. მილიუკოვი და ა. გუჩკოვი. 6(19) მაისს შეიქმნა პირველი კოალიციური მთავრობა, სადაც ბურჟ წარმომადგენლებთან ერთად შევიდნენ ესერები ვ. ჩერნოვი და ა. კერენსკი, მენშევიკები ი წერეთელი და მ. სკობელევი. ამრიგად, ხელისუფლების კრიზისი დროებით დაძლიეს, მაგრამ მისი წარმომქმნელი მიზეზები კვლავ დარჩა (იხ. *ივნისის კრიზისი 1917* და *ივლისის დღეები 1917*).

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., დროებითი მთავრობის ნოტა, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 24; История КПСС, т. 3, М., 1967, с. 64—69; Т о к а р е в Ю. С., Апрельский кризис 1917, Л., 1967.

**აპრილის სრულიად რუსეთის კონფერენცია რსდმპ (ბ),** იხ. *რსდმპ (ბ) სრულიად რუსეთის VII (აპრილის) კონფერენცია.*

**აპრიორიზმი** (ლათ. a priori — წინა, უადრესი), ფილოსოფიური თეორია, რ-იც ყოველგვარი ცოდნის ობიექტურ, საყოველთაო და აუცილებელ ხასიათს ადგენს და ხსნის *აპრიორული* შემეცნებით. ეს თეორია ძირითადად ი. *კანტის* სახელთანაა დაკავშირებული. მან სცადა ცოდნის დაფუძნება აპრიორული პირობებით (გრძნობადი ინტუიცია, განსჯის კატეგორიები), რ-ებიც ცოდნას ანიჭებს ობიექტურობას, საყოველთაოობასა და აუცილებლობას. კანტმა დაარღვია ფილოს.-ისტ. ტრადიცია (*პლატონი, დეკარტი, ლაიბნიცი*), ცოდნის აპრიორული პირობები თვით მიიჩნია უპირობოდ და ასეთ პირობათა ძიება შემეცნებითს შესაძლებლობათა ფარგლებს გარეთ დატოვა. ამდენად ა. თანამიმდევრული ფენომენალიზმია.

**აპრიორული** (ლათ. a priori — წინა, უადრესი), რაც წინ უსწრებს ცდას, რაც ცდისაგან დამოუკიდებელია (*აპოსტერიორულის* საპირისპიროდ). ცოდნა ა-ია, თუ ცდით მისი არც დადასტურება შეიძლება და არც უკუგდება. XVII — XVIII სს. ფილოსოფიაში ტერმინი „ა.“ დაკავშირებული იყო *თანდაყოლილი იდეების* მოძღვრებასთან. ი. *კანტის* ფილოსოფიაში, ამ ტერმინის ძველი შინაარსისაგან განსხვავებით, აპრიორულობით ხასიათდება მხოლოდ ცოდნის ფორმა და არა შინაარსი. ცოდნის ფორმა, რ-ის გამოც ცოდნას საყოველთაო და აუცილებელი ხასიათი ენიჭება, არ არის დამოკიდებული ცდაზე, ის ა-ია. კანტის მიხედვით, ცოდნის ა. ფორმები ორგვარია: გრძნობადი ინტუიციის ფორმები (სივრცე და დრო) და განსჯის კატეგორიები (მიზეზობრიობა, აუცილებლობა და სხვ.).

**აპრობაცია** (ლათ. approbatio — მოწონება, აღიარება), მოწონება, დადასტურება წინასწარი შემოწმების შემდეგ.

**აპრობაცია** ს ა ს ო ფ ლ ო-ს ა მ ე უ რ ნ ე ო კ უ ლ ტ უ რ ე ბ ი ს ა, ჯიშიანი და ჰიბრიდული ნათესებისა და ხილკენკროვან ნარგაობათა გამოკვლევა სათესლედ და სარგავად გამოყენების ვარგისიანობის დასადგენად, ჯიშური სიწმინდის შესაფასებლად და მეთესლეობის წესების დაცვის შესამოწმებლად. სსრკ-ში ა. ტარდება სსრკ სოფ. მეურნ. სამინისტროს ინსტრუქციის შესაბამისად. ა-ს მინდორში (ა. მინდვრად) ან ბეღელში (ა. ბეღლად; სიმინდისა) ატარებს მეურნეობის აგრონომი უფროსი აპრობატორის ხელმძღვანელობით. ა-ის დროს საპრობაციო ძნის ან მცენარის, ტაროს, თესლურას, პარკის და სხვ. ნიმუშის აღება და ანალიზი ხდება თითოეული კულტურისათვის დადგენილი და საგანგებო ინსტრუქციით გათვალისწინებული მეთოდიკის მიხედვით. საქართველოში ა. 1931-იდან ტარდება.

**აპრობაცია** ც ხ ო ვ ე ლ ი ს ჯ ი შ ი ს ა, სსრკ სოფლის მეურნეობის სამინისტროს კოლეგიის მიერ ჯიშის დამტკიცება. საპრობაციოდ წარდგენილ ცხოველთა ჯგუფს სათანადო შეფასებას აძლევს სსრკ სოფ. მეურნეობის სამინისტროს მიერ გამოყოფილი ექსპერტთა კომისია, რ-ის მასალების საფუძველზე კოლეგია ღებულობს გადაწყვეტილებას და გამოსცემს ბრძანებას ჯიშად დამტკიცების შესახებ.

**აპრობაციული თეორია,** ანუ ზ ნ ე ო ბ რ ი ვ ი ს ა ნ ქ ც ი ი ს თ ე ო რ ი ე ბ ი, მორალის თეორია, რ-იც მორალურ ცნებათა წარმოშობასა და დაფუძნებას ავტორიტეტს მიაწერს. მორალის ამგვარი გაგება მორალური *ავტორიტარიზმის* თეორ. გამოხატულებაა. იმის მიხედვით, თუ რა არის მიჩნეული ამგვარ ავტორიტეტად, განასხვავებენ ა. თ-ების სამ სახეს: თ ე ო ლ ო გ ი უ რ ი ა. თ. — ზნეობის კანონმდებელია ღვთის ნება; ფ ს ი ქ ო ლ ო გ ი უ რ ი ა. თ. — სიკეთეა ის, რაც მოწონებულია მორალური გრძნობის მიერ; ს ო ც ი ა ლ - ა პ რ ო ბ ა ც ი უ ლ ი თეორიები (აღმოცენდნენ XIX—XX სს-ში ფრანგი სოციოლოგების ე. *დიურკჰაიმისა* და ლ. ლევი-ბრიულის მოძღვრებათა გავლენით) — მორალური შეხედულებები წარმოადგენენ საზ. ანუ „კოლექტიური“ ცნობიერების ფორმას.

**აპროქსიმაცია** (ლათ. approximo — ვუახლოვდები), მოცემულ მათემატიკურ ობიექტთა ერთობლიობის შეცვლა სხვა ერთობლიობით, რ-ის ობიექტები ამა თუ იმ აზრით ახლოს არიან მოცემული ერთობლიობის ობიექტებთან. ა-ის საშუალებით ობიექტების რიცხობრივი ან თვისებრივი მახასიათებლების შესწავლა შეიძლება დავიყვანოთ უფრო მარტივი ან

უფრო მოსახერხებელი ობიექტების შესწავლაზე (მაგ., ისეთ ობიექტებზე, რ-თა მახასიათებლები ცნობილია ან ადვილად გამოსათვლელი). რიცხვთა თეორიაში ცნობილია ე. წ. *დიოფანტური მიახლოებები*, კერძოდ, ირაციონალურ რიცხვთა მიახლოებანი რაციონალური რიცხვებით; გეომეტრიასა და ტოპოლოგიაში — წირთა. ზედაპირთა, სივრცეთა და ასახვათა ა. მათემატიკის ზოგიერთი დარგი მთლიანად ეძღვნება ა-ს (მაგ., *ფუნქციის მიახლოება და ინტერპოლაცია, რიცხვითი მეთოდები*).

ა-ის როლი მათემატიკაში განუწყვეტლივ იზრდება, ამჟამად იგი მათემატიკის ერთ-ერთი ძირითადი ცნებაა.

**აპროში** (ფრანგ. approche — მიახლოება), ხარვეზი (მანძილი) ასოებს ან სიტყვებს შორის პოლიგრ. *ანაწყობში*. სიტყვებს შორის ა-ს ქმნის სახარვეზო მასალა (შპაცი), ასოებს შორის კი — *ლიტერები*.

**აპტე** ჰარი ნარაიან (8. III. 1864, ბერარი,— 3. III. 1919, პუნა), ინდოელი მწერალი, კრიტიკული რეალიზმის ფუძემდებელი მარათჰულ ლიტ-რაში. სოც. რომანების სერიაში, რ-იც თხუთმეტ ნაწარმოებს მოიცავს საერთო სათაურით „გუშინდელი და დღევანდელი დღის ისტორია" (1880—1917), ასახა მისი თანამედროვე საზ. ცხოვრება. სახელი მოუხვეჭა ისტ. რომანებმა, რ-თა შორის აღსანიშნავია „განთიადი" (1895—97), „აიღეს ციხე და დაკარგეს ლომი" (1903) და სხვ. ამ რომანებმა ხელი შეუწყო მარათჰის ხალხის ეროვნ. თვითშეგნების გაღვიძებას.

**აპტეკმანი** ოსიპ ვასილის ძე [18 (30). III. 1849, პავლოგრადი, — 8. VII. 1926, მოსკოვი], რუსი რევოლუციონერი, ნაროდნიკი. 1876 მიემხრო როსტოვ-ხარკოვის ნაროდნიკთა წრეს, რ-იც შემდგომ „ზემლია ი ვოლია"ს" შეუერთდა. ამ ორგანიზაციის გათიშვის (1879) შემდეგ ა. იყო „*ჩორნი პერედელის*" ერთ-ერთი დამაარსებელი. 1880 წ. 5 წლით იაკუტიაში გადაასახლეს. 90-იან წლებში დაუახლოვდა სოც.-დემოკრატებს. აქტიურად მონაწილეობდა 1905—07 რევოლუციაში. შემდეგ წავიდა ემიგრაციაში, სადაც დაუკავშირდა მენშევიკებს. 1917 დაბრუნდა რუსეთში და მიემხრო საბჭ. ხელისუფლებას. მუშაობდა პეტროგრადში, რევ. ისტ. არქივში. ა-ის მოგონებანი და სტატიები მნიშვნელოვანი წყაროა ნაროდნიკების ისტ. შესასწავლად.

**აპტერიები** (apteria<ბერძნ. apteros— შეუბუმბლავი), კონტურულ ბუმბულს მოკლებული ადგილები ფრინველის კანზე. ა. და შებუმბლული ადგილები — *პტერილიები* ერთმანეთს ენაცვლება, რაც აადვილებს კანის ცალკეული უბნისა და შესაბამისი ბუმბულის მოძრაობას, ნაწილობრივ კი *თერმორეგულაციასაც*. პტერილიებისა და ა-ის განლაგება მნიშვნელოვანი სისტემატიკური ნიშანია ფრინველთა ოჯახების, გვარებისა და სახეობების დასადგენად.

**აპულეიუსი** ლუციუს (Apuleius Lucius) (დაახლ. 124, მადავრა,—დაახლ. 180, კართაგენი), რომაელი მწერალი, ფილოსოფოსი და რიტორი. ჯერ კართაგენში, შემდეგ ათენსა და რომში მიიღო მრავალმხრივი განათლება. ჩვენამდე მოღწეულ მის ტრაქტატებში („პლატონის მოძღვრებისათვის", „სოკრატეს ღმერთისათვის", „სამყაროსთვის") ჩანს, რომ ა. პლატონისა და ნეოპითაგორელთა მოძღვრების მიმდევარია და დიდადაა დაინტერესებული ბერძნ. და აღმოსავლური მისტიკით. დაახლ. 157 ქ. ეაში (ეგვიპტე) ა. მდიდარ ქვრივზე დაქორწინდა, მოჰყვა ამ სიმდიდრის მაძიებელ ნათესავთა ინტრიგის ქსელში და ჯადოქრობაში ბრალდებული სასამართლოზე წარდგა. ა-ის მიერ ამ პროცესზე წარმოთქმული სიტყვა „აპოლოგია" იურიდ. რიტორიკის შესანიშნავ ნიმუშადაა აღიარებული. ა-ის რიტორულ ხელოვნებას გვაცნობს აგრეთვე მის მიერ წარმოთქმულ სიტყვათა ნაწყვეტების კრებული „ყვავილნარი", რ-ის ავტორი ერთნაირი სიმსუბუქით ესაუბრება მსმენელთ მწერლობის, ფილოს., ეთიკის, არქეოლ. თუ მედიც. საკითხებზე. ა-ის შემოქმედების გვირგვინია 11 წიგნისაგან შემდგარი რომანი „მეტამორფოზები", რ-იც მაგიის ძალით ვირადქცეული ჭაბუკის უჩვეულო ფათერაკების შესახებ მოგვითხრობს და ამ სიუჟეტურ ქარგაზე წარმოგვიდგენს რომის პროვინციის ცხოვრების ფართო, ნაირფეროვან სურათს. ჯერ კიდევ ავგუსტინე ნეტარის მიერ „ოქროს ვირად" წოდებული ეს ნაწარმოები ევროპულ ლიტ-რაში პირველ ფსიქოლ. რომანად გვევლინება. ლუკიოს პატრასელის მოთხრობიდან („გარდაქმნანი") და ლუკიანეს თხზულებიდან „ლუციუსი ანუ ვირი" ნასესხები მისი სიუჟეტი გადამუშავებული და გავრცობილია ნახევრად ფოლკლორული ხასიათის 11 ჩართული ნოველით, რ-თაგან განსაკუთრებით გამოირჩევა პოეტური მოთხრობა ამურისა და ფსიქეს შესახებ. ეს ნოველა შუა საუკუნეებში, განსაკუთრებით კი აღორძინების ეპოქაში და შემდგომაც ბევრი შემოქმედის (სერვანტესი, ლაფონტენი, ფილდინგი და სხვ.) შთაგონების წყაროდ იქცა. ა-ის რამდენიმე კომ. ნოველა ბოკაჩომ „დეკამერონში" გამოიყენა.

*თხზ.*: Opera quae supersunt, v. 1—3 [rec. v. 1—2: R. Helm, v. 3: P. Thomas], Lipsiae, 1905—10; ოქროს ვირი. მეტამორფოზები, თბ., 1963; Апология, или Речь в защиту самого себя от обвинения в магии. — Метаморфозы в XI книгах. — Флориды, М., 1959.

*ლიტ.*: История римской литературы, т. 2, М., 1962. *ა. ურუშაძე.*

**აპულია** (Puglia), ოლქი იტალიაში, აპენინის ნ.-კ. სამხრ.-აღმ. ნაწილში, ადრიატიკისა და იონიის ზღვების სანაპიროზე. სახელი ეწოდა ამ ტერიტორიაზე ძველად მცხოვრები ტომის — აპულების (ანუ ავსონების) გამო. აპულებთან ერთად აქ იაპიგებიც ცხოვრობდნენ, ამიტომ ძვ. ბერძნები ა-ს იაპიგიას უწოდებდნენ. ა-ის ტერიტ. იყოფა ბარის, ბრინდიზის, ლეჩეს, ტარანტოსა და ფოჯის პროვინციებად. ფართ. 19,3 ათ. *კმ*². მოსახლ. 3,6 მლნ. კაცი (1970). მთავარი ქალაქებია ბარი, ტარანტო, ფოჯა.

ა-ის ტერიტ. დიდი ნაწილი ბორცვიანი დაბლობია. შედარებით მაღალია დაუნიის მთა (1151 *მ*), გარგანოს მასივი (1056 *მ*-მდე) და ლე-მურჯეს პლატო. ჰავა—ხმელთაშუა ზღვის კონტინენტური. უმეტესად ხარობს მარადმწვანე ბუჩქნარი (მაკვისი).

ა. იტალიის ერთ-ერთი ძირითადი სას.-სამ. ოლქია. სოფ. მეურნეობაში დასაქმებულია ეკონ. აქტიური მოსახლ. დაახლ. ნახევარი. სას.-სამ. მიწების 44%-ს— შეადგენს სახნავ-სათესი, 38,2%-ს—ვენახი, ზეთისხილისა და ხეხილის ბაღები, 12,2%-ს —მდელოები და საძოვრები (1965). ა. იტალიის ოლქებს შორის პირველ ადგილზეა ყურძნისა და ზეთისხილის მოსავლით, ღვინისა და ზეითუნის ზეთის წარმოებით. იძლევა სელის თესლის 65%-ს, თამბაქოს მოსავლის 22%-ს. მოჰყავთ მარცვლეული, პარკოსანი, ბოსტნეული და ბაღჩეული კულტურები. განვითარებულია მებაღეობა (კომში, ლეღვი, ნუში), მეცხვარეობა (დაახლ. 1 მლნ. ცხვარი) და თევზჭერა.

მრეწველობაში ჩაბმულია ეკონომიურად აქტ. მოსახლ. 27%. ტრად. დარგებია მეღვინეობა, თამბაქოს მრეწვ., ფქვილისა და ზეითუნის ზეთის წარმოება. განვითარდა ნავთობგადამუშავება (ბარი, ბრინდიზი), მეტალ. (ტარანტო), სას.-სამ. მანქანათმშ., სამკერვალო, საფეიქრო, რეზინის მრეწველობა. ტარანტოში არის გემთსაშენი და არსენალი. ბოქსიტების (გარგანოს ნ.-კ.), ზღვის მარილის (მარგერიტა-დი-სავოია) და ბუნებრივი აირის (ფოჯის რ-ნი) მოპოვება.

ა. დასახლებული იყო შერეული მოსახლეობით — ილირიული წარმოშობის ტომებითა და ბერძნებით, რ-ებსაც ზღვის სანაპირო ზოლი ეჭირათ. ბერძნ. ახალშენებმა ძვ. წ. VIII—V სს. დიდი როლი ითამაშეს ა-ის ოლქის ეკონ. და კულტ. დაწინაურებაში. *სამნიტური ომების* შემდეგ, ძვ. წ. IV ს. დამლევს, ა-ის ქალაქები რომის სახელმწიფოს დაექვემდებარნენ. სამნიტურმა და *პუნიკურმა ომებმა* დიდი ზიანი მიაყენეს ამ მხარეს. ა-ზე გადიოდა რომის ორი გზა — აპიუსისა და ტრაიანესი. 568 ა. ლანგობარდებმა დაიპყრეს; IX ს. I ნახევარში არაბები დაეპატრონენ, შემდეგ ბიზანტიელები; 1043 ა. ხელში ჩაიგდეს ნორმანებმა, 1127 ა. კალაბრიასა და კამპანიასთან ერთად შევიდა სიცილიის სამეფოში.

**აპურე** (Apure), მდინარე ვენესუელაში, ორინოკოს მარცხ. შენაკადი. სიგრძე 1580 *კმ*. აუზის ფართ. დაახლ. 130 ათ. *კმ*². სათავე აქვს კორდილიერა-დე-მერიდაზე. მიედინება დას-იდან აღმ-კენ ლიანოს-ორინოკოს დაბლობზე. წვიმების დროს იცის წყალმოვარდნა. წყალუხვობის პერიოდში სანაოსნოა თითქმის მთელ სიგრძეზე. საშ. წლ. ხარჯი დაახლ. 2000 *მ*³/*წმ*.

**აპუხტინი** ალექსი ნიკოლოზის ძე [15 (27). XI. 1840 ან 1841, ბოლხოვი, ორიოლის გუბ., — 17 (29). VIII. 1893, პეტერბურგი], რუსი პოეტი. თანამშრომლობდა „სოვრემენნიკში". აქ გამოაქვეყნა ლექსების ციკლი „სოფლის ნარკვევები" (1859). განსაკუთრებული პოპულარობა მოუხვეჭა ლირიკულმა კრებულმა „ლექსები" (1886), რ-იც სევდითა და ცხოვრებით უკმაყოფილო ადამიანის განწყობილებებითაა გამსჭვალული. ა-ის პროზაულ ნაწარმოებებში ასახულია პეტერბურგის მაღალი საზ-ბის ცხოვრება.

**აჟაევი** ვასილი ნიკოლოზის ძე [30. I (12. II). 1915, სოფ. სოცკოე, მოსკ. გუბ.,— 27. IV. 1968, მოსკოვი], რუსი საბჭ. მწერალი. პირველი ნაწარმოები გამოაქვეყნა 1934. სახელი გაუთქვა რომანმა „მოსკოვიდან დაშორებით" (1948; სსრკ სახელმწ. პრემია, 1949). რომანის თემაა სამამულო ომის წლების შრომითი ჰეროიკა. ტაიგაში გაშლილი გრანდიოზული მშენებლობის ფონზე ნაჩვენებია კოლექტივში პიროვნების ზრდის, მისი გარდაქმნის პროცესი. ამ ნაწარმოების ერთ-ერთ გმირს, ქართვ. ინჟინერ ბერიძეს, ისე როგორც ბევრ სხვა პერსონაჟს, რეალური პროტოტიპი ჰყავდა. რომანი თარგმნილია მრავალ ენაზე. მისი მიხედვით შეიქმნა ამავე სახელწ. ფილმი (1950) და კომპოზ. ი. ძერჟინსკის ოპერა (1954). ა. ავტორია აგრეთვე მოთხრობათა კრებულისა „ოქრო" (1948) და მოთხრობისა „ცხოვრების შესავალი" (1961). დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით.

*თხზ.*: მოსკოვიდან დაშორებით, თბ., 1952; ცხოვრების შესავალი, თბ., 1969.

**აჟარა,** აფხ. ასსრ გულრიფშის რ-ნის სოფლების *ზემო აჟარისა* და *ქვემო აჟარის* ძვ. სახელწოდება.



ა. აჟბე. ავტოპორტრეტი. დაახლოებით 1890. თანამედროვე ხელოვნების გალერეა. ლუბლიანა.

**აჟბე,** ა შ ბ ე (Ažbe) ანტონ (30. V. 1862, დოლენჩიცე, სლოვენია, — 6. VIII. 1905, მიუნხენი), სლოვენი ფერმწერი და პედაგოგი. სწავლობდა ვენისა და მიუნხენის სამხატვრო აკადემიებში. 1891 მიუნხენში ჩამოაყალიბა საკუთარი სკოლა, რ-შიც არაერთი სლოვენი იმპრესიონისტი ფერმწერი აღიზარდა. ა-ს მოწაფეები იყვნენ ცნობილი მხატვრები ი. გრაბარი და ვ. *კანდინსკი*. ა-მ უარყო ფერწერის აკადემიური სისტემა და პლენერული ფერწერის პრინციპებს დაუახლოვდა. ნამუშევრები: „გლეხის პორტრეტი" (დაახლ. 1890), „ჰარამხანაში" (დაახლ. 1895), „ზანგი ქალი" (დაახლ. 1895, ყველა ლუბლიანის ეროვნ. გალერეაში) და სხვ.

**აჟიო** (იტალ. aggio — ასაკი), კაპიტალ. ქვეყნებში ფულის ნიშნების, თამასუქები-


არა (Ara macao).

სა და ფასიანი ქაღალდების კურსის აწევა. მისი საპირისპირო მოვლენაა დიზაჟიო. ა-ს ანგარიშობენ პროცენტობით. მაგ., თუ 10 დოლარის ღირებულების აქცია ბირჟაზე 11 დოლარად იყიდება, მაშინ ა. უდრის 10%.

**აჟიოტაჟი** (ფრანგ. agiotage), 1. სპეკულაციური საქმიანობა კაპიტალ. ბირჟაზე ფასიანი ქაღალდების (აქციების, თამასუქებისა და ა. შ.) საბირჟო კურსის აწევის ან დაწევის მიზნით. კურსის ასეთი ცვლილება გამოწვეულია ფასიან ქაღალდებზე გაზრდილი მოთხოვნის ან მათი გაზრდილი მიწოდების პირობების ხელოვნურად შექმნით, რასაც აღწევენ ბირჟაზე ეკონ. კონიუნქტურის შესახებ ყალბი ინფორმაციის გავრცელებით, გაძლიერებული რეკლამითა და ა. შ.; 2. (გადატანით) ძლიერი აღგზნება, აურზაური, ინტერესთა ბრძოლა და ა. შ.

**აჟურა,** ბიზანტიური ვერცხლის მონეტის— არგვირას — ქართ. სახელწოდება. მოხსენიებულია ნიკორწმინდის XI ს. სიგელში.

**აჟური** (ფრანგ. ajour<ajourer—დაჩხვლეტა, გამჭოლად ქცევა — სინათლის გამტარი), გამჭვირვალე ბადისებრი ნაქსოვი, ნაქარგი. ოქრომჭედლობაში: ლითონის წვრილი ძაფისაგან ოსტატურად გამოყვანილი წნული. ა ჟ უ რ უ ლ ი (გადატანით), ნატიფი, ოსტატური ნამუშევარი.

**აჟური** (ფრანგ. à jour — დღეისათვის შეჯამებული) ბ უ ხ ჰ ა ლ ტ ე რ ი ა შ ი, ანგარიშწარმოების ისეთი მდგომარეობა, როცა ყოველგვარი სააღრიცხვო-საანგარიშო ჩანაწერი სამეურნეო ოპერაციის შესრულებისთანავე სრულდება.


რომანული არაბესკი.

**არა,** ა რ ა რ ა, სოლისებრბოლოიანი თუთიყუშების ორი გვარის (Ara და Anodorhynchus) საერთო სახელწოდება. მათი შეფერილობა ლურჯი, წითელი, ყვითელი და იშვიათად მწვანეა. გავრცელებული არიან ცენტრ. და სამხრ. ამერიკაში— მექსიკიდან. პარაგვაიმდე. ბინადრობენ ტყეში, ხის ფუღუროში. დებენ 2 კვერცხს. იკვებებიან მცენარის ნაყოფით, თესლით ყველაზე უფრო ცნობილი სახეობებია არარაუნა (Ara ararauna), არა (A. macao) და იაგუნდისფერი არა (Anodorhynchus hyacinthinus). *რ ჟორდანია.*

**არაანტაგონისტური ფორმაცია,** იხ *ანტაგონისტური და არაანტაგონისტური ფორმაციები.*

**არაანტაგონისტური წინააღმდეგობა,** იხ. *ანტაგონისტური და არაანტაგონისტური წინააღმდეგობანი*

**არაბატის ისარა,** ქვიშიანი ისარა ყირიმის ჩ.-კ. აღმ. ნაწილში. სივაშის ყურეს გამოყოფს აზოვის ზღვისაგან. ჩრდ-ით ხმელეთიდან გამოყოფილია გენიჩესკის ვიწრო სრუტით. სიგრძე დაახლ. 100 *კმ,* სიგანე 270 *მ*-იდან 8 *კმ*-მდე.


გოტიკური არაბესკი.

**არაბები** (საკუთარი სახელწ. — ა ლ - ა რ ა ბ), დას. აზიისა და ჩრდ. აფრიკის ქვეყნებში მცხოვრებ ხალხთა ჯგუფი. ა შეადგენენ სირიის, ლიბანის, ერაყის, იორდანიის, საუდის არაბეთის, იემენის არაბთა რესპ., იემენის სახ.-დემოკრ. რესპ., ომანის, არაბთა გაერთიანებული საამიროების, ბაჰრეინის, კატარის, ეგვიპტის, ტუნისის, ალჟირის, მაროკოს, მავრიტანიის, სუდანის მოსახლ. უმრავლესობას ცხოვრობენ აგრეთვე ირანში, თურქეთში, ავღანეთში, ისრაელში, ინდონეზიაში, ეთიოპიაში, სომალიში, ჩადის რესპუბლიკაში, ტანზანიასა და აღმ. აფრიკის სხვა ქვეყნებში. ა-ის ემიგრანტთა დიდი ჯგუფები ცხოვრობენ ჩრდ. და სამხრ. ამერ. ქვეყნებში, საფრანგეთში და სხვ. მცირე რაოდენობით — სსრ კავშირშიც (იხ. *არაბები შუა აზიისა*). ა-ის საერთო რაოდენობა არაარაბულ ქვეყნებში მცხოვრებთა ჩათვლით დაახლ. 96 მლნ-ია (1967 შეფასებით). მათგან აზიაში ცხოვრობს დაახლ. 32 მლნ., აფრიკაში — დაახლ. 63 მლნ. კაცი. ა. ლაპარაკობენ *არაბულ ენაზე*. უმრავლესობა სუნიტი მუსლიმანია, ნაწილი ისლამის სხვა მიმდინარეობას აღიარებს (შიიტები — ერაყში, იემენში, სირიაში, ლიბანში; დრუზები — სირიასა და ლიბანში; აბადიტები — ჩრდ. აფრიკაში). არიან აგრეთვე სხვადასხვა მიმართულების ქრისტიანებიც (კოპტები — ეგვიპტეში; მარონიტები, მართლმადიდებლები, უნიატები და სხვ. — სირიაში, ლიბანში, იორდანიაში). ვარაუდობენ, რომ ძველ სემიტურ ტომებს, რ-თაგანაც შემდგომში ჩამოყალიბდა ძვ. არაბი ხალხი, ძვ. წ. II ათასწლ. ეკავათ არაბეთის ნ.-კ. ტერიტორია. ძვ. წ. I ათასწლ. წარმოიქმნა პირველი არაბ. სახელმწ. გაერთიანებანი: პალმირა (თადმორი), ნაბატეა და ლიჰიანი (არაბეთის ჩრდ. საზღვართან). V—VI სს-ში ჩამოყალიბდა არაბ. სახელმწიფოები ჰასანი, ლახმი (ჩრდ. არაბეთი) და ქინდა (ცენტრ. არაბეთი). მიმდინარეობდა ერთიანი არაბი ხალხის ჩამოყალიბების პროცესი. ამ პერიოდში არაბ. საზ-ბა ტომობრივი წყობის რღვევის საფეხურზე იმყოფებოდა, ხოლო ბინადარ ტომებში მიმდინარეობდა კლასთა წარმოქმნის პროცესი. მაგრამ ძველი ტომობრივი კავშირები და პატრიარქალურ-გვაროვნული ურთიერთობა მაინც დიდხანს შემორჩა, მომთაბარე და ნახევრად ბინადარ მოსახლეობაში—ჩვენ დრომდეც კი (მ. შ. ისეთი ინ-ტები, როგორიცაა *სისხლის აღება, ავუნკულატი, ორთოკუზენური ქორწინება* და სხვ.). V—VI სს-ში არაბი ტომები არაბ. ნ.-კ. მოსახლ. უმრავლესობას შედგენდნენ. VII ს. პირველ ნახში წარმოიშვა ისლამი და დაიწყო *არაბთა დაპყრობითი ომები,* რის შედეგადაც შეიქმნა არაბთა სახალიფო, რ-იც გადაჭიმული იყო ინდოეთიდან ატლანტის ოკეანემდე და შუა აზიიდან ცენტრ. აფრიკამდე. ა-ის დაპყრობებმა ღრმა კვალი დაამჩნია მრავალი ქვეყნისა და ხალხის ეთნ. ისტორიას, განსაკუთრებით ჩრდ. აფრიკაში, სადაც არაბულთან ახლომდგომ სემიტურ-ქამიტურ ენებზე მოლაპარაკე მოსახლეობამ აითვისა ა-ის ენა, რელიგია (ისლამი), მატერ. და სულიერი კულტ. მრავალი ელემენტი და შედარებით მოკლე დროში გაარაბდა. თავის მხრივ ა-მა შეითვისეს დაპყრობილ ხალხთა კულტ. მრავალი ელემენტი ჩამოყალიბდა თავისებური *არაბული კულტურა*, რ-მაც დიდი გავლენა მოახდინა მსოფლიო კულტურაზე. დაპყრობილი ხალხების განმათ. ბრძოლისა და ფეოდ. სეპარატიზმის ზრდის შედეგად X ს-ში არაბთა სახალიფო ცალკეულ ერთეულებად დაიშალა. XVI ს-ში წინა აზიისა (არაბეთის ნ.-კ. მნიშვნელოვანი ნაწილის გარდა) და ჩრდ. აფრიკის არაბული ქვეყნები (მაროკოს გამოკლებით) ოსმანთა იმპერიის შემადგენლობაში შევიდნენ. XIX ს-იდან იწყება არაბულ ქვეყნებში კოლონიური სახელმწიფოების — დიდი ბრიტ., საფრ., იტალ. და ესპანეთის ექსპანსია ეროვნ.-განმათ. ბრძოლის შედეგად, რაც განსაკუთრებით გაძლიერდა XX ს. 40—60-იან წლებში, არაბ. ქვეყნების უმრავლესობამ სახელმწიფოებრივი დამოუკიდებლობა მოიპოვა.

ა-ის დიდი ნაწილი ბინადარ ცხოვრებას ეწევა: უმრავლესობა სოფლებში ცხოვრობს (ფელაჰები) და მიწათმოქმედებასა და მებაღეობას მისდევს ქალაქებში ჩამოყალიბდა ეროვნ ბურჟუაზია, მუშათა კლასი და ინტელიგენცია, მრავალრიცხოვანია ხელოსანთა ფენაც. ა-ის ერთმა ნაწილმა შეინარჩუნა ნახევრად მომთაბარე მეურნეობა და მიწათმოქმედებას მომთაბარულ მესაქონლეობას (ცხვარი, თხა) უთავსებს. არიან მხოლოდ მომთაბარე ა., რ-ებიც უმთავრესად მეაქლემეობას მისდევენ (*ბედუინები*). ძველად მომთაბარეთა შემოსავლის მნიშვნელოვანი წყარო იყო საქარავნო გზების მომსახურება. სხვადასხვა ქვეყნების არაბ. მოსახლ. სამეურნეო ყოფა, მატერ. და სულიერი კულტ. ელემენტები მნიშვნელოვნად განსხვავდება ერთმანეთისაგან. ა., როგორც წესი, სარწყავ მიწათმოქმედებას მისდევენ. გამწევ ძალად იყენებენ აქლემს, სახედარს, ცხენს, იშვიათად კამეჩს (სამხრ. ერაყი) ან ზებუს (აღმ. არაბეთი). ბევრ არაბულ ქვეყანაში (სირია, ერაყი, ეგვიპტე, ალჟირი, ტუნისი, მაროკო და სხვ.) ინერგება თანამედროვე სას.-სამ. ტექნიკა. სახლის ტრად. ტიპებიდან ყველაზე გავრცელებულია ხმელთაშუა ზღვის ტიპის საცხოვრებელი (შიდა ეზოს ირგვლივ განლაგებული ურთიერთდაკავშირებულ ნაგებობათა კომპლექსი). სამხრ. არაბეთში გავრცელებულია რამდენიმესართულიანი კოშკური სახლები. ღარიბი გლეხობა მეტწილად ერთოთახიან სახლებში ცხოვრობს. გვხვდება (განსაკუთრებით სამხრ. ერაყში) პალმისა და ლერწმის ქოხები. მომთაბარე და ნახევრად მომთაბარე მოსახლეობაში შემონახულია შალის ქსოვილის ფართო ნაჭრებისაგან შეკერილი ოთხკუთხა კარვები. ქალაქებში ევრ. ტანსაცმელი თანდათანობით დევნის ტრად. თეთრ ხალათს, შალის ლაბადას, თავსაფარს, ქალები ატარებენ ოქროსა და სხვა ლითონის, აგრეთვე მინის მრავალ სამკაულს (ბეჭდებს, ყელსაბამებს, საყურეებს, ზოგან საცხვირეებს) საკვებად იყენებენ ქერის ან ხორბლის პურს, ხორბლის, ფეტვის, სიმინდის ან ბრინჯის ფაფას, ფინიკს, ლობიოს, ცერცვს, რძის პროდუქტებს. მრეწვ. განვითარება, მომთაბარეთა ბინადარ ცხოვრებაზე გადასვლა, მუშათა კლასის ზრდა საბოლოოდ სპობს გვაროვნული და ფეოდ. ურთიერთობის გადმონაშთებს. ზოგიერთ არაბ. ქვეყანაში (ეგვიპტე, ალჟირი, სირია) XX ს. 60-იან წლებში განხორციელდა ანტიკაპიტალ. ხასიათის მნიშვნელოვანი სოც.-ეკონ. გარდაქმნები. ძლიერდება ბრძოლა იმპერიალიზმის წინააღმდეგ, არაბი ხალხების გაერთიანებისათვის, სოც. პროგრესისათვის (ცალკეული არაბ. ქვეყნების ხალხების ისტ., მეურნ., კულტ. შესახებ იხ სტატიები შესაბამის ქვეყნებზე).

*ლიტ*: Беляев Е. А., Арабы, ислам и арабский халифат в раннее средневековье, 2 изд., М., 1966; Дьяконов И М. Народы древней Передней Азии «Переднеазиатский этнографический сборник», 1958, т 1, Луцкий В. Б., Проблема арабского единства, «Советская этнография», 1957, № 1; Народы Африки, М. 1954; Народы Передней Азии, М., 1957.

**არაბები შუა აზიისა,** ხალხი შუა აზიაში. ცხოვრობენ მცირე ჯგუფებად (ძირითადად უზბ. სსრ ბუხარისა და სამარყანდის ოლქებში) უზბეკ, ტაჯიკ, თურქმენ მოსახლეობას შორის და თანდათან ერწყმიან მათ რაოდენობა 8 ათ. კაცი (1959). ლაპარაკობენ არაბ. ენის დიალექტებზე (34%-ზე მეტი), აგრეთვე (ადგილსამყოფლის მიხედვით) უზბ., ტაჯ., თურქმ. ენებზე. ანთროპოლოგიური და ლინგვისტური მონაცემებით ვარაუდობენ, რომ მათი წინაპრები სხვადასხვა დროს შუამდინარეთიდან და ცენტრ. არაბეთიდან გადმოსახლებულან ჩრდ. ავღანეთში, იქიდან კი ამუდარიის მარჯვ. ნაპირზე. კულტურით, საქმიანობით, ყოფით ახლოს დგანან უზბეკ და ტაჯიკ მოსახლეობასთან, თუმცა შემონახული აქვთ თავიანთი ძველი კულტურის ზოგიერთი ნიშანიც შუა აზიაში მცხოვრები მორწმუნე ა სუნიტი მუსლიმანები არიან.

*ლიტ*.: Народы Средней Азии и Казахстана, т. 2, М., 1963.

**არაბეთ-ბიზანტიის ომები,** VII—X სს-ში მცირე აზიაში, ამიერკავკასიასა და ხმელთაშუა ზღვაზე ბატონობისათვის. რამდენიმე შეტაკების შემდეგ 634 არაბების სირიაში შეჭრით დაიწყო ბიზანტიასთან

დიდი ომი. არაბებმა 634—638 ზედიზედ დაიპყრეს ბიზანტიელთა სამფლობელოები: სირია ქ. დამასკით (635), პალესტინა იერუსალიმითურთ (637), ქ. ანტიოქია (638); დაიმორჩილეს აღმ. ეგვიპტე, 641—642 დაეუფლნენ ქ. ალექსანდრიას, მალე ხელთ იგდეს მთელი ეგვიპტე. ეგვიპტიდან ხმელთაშუა ზღვით ბიზანტიაში გადასასვლელად აუცილებელი იყო საზღვ. ფლოტის შექმნა, რაც განხორციელდა ხალიფა *მუავია I-ის* დროს. არაბთა ექსპანსია გააქტიურდა. 654 არაბებმა კ. როდოსი აიღეს და როდოსის განთქმული კოლოსი მიჰყიდეს ედესელ ვაჭარს (რ-მაც მისი ლითონი 900 აქლემით გადაზიდა). ლიკიისა და კილიკიის სანაპიროთა დაპყრობის შემდეგ 672 არაბთა ფლოტი მიადგა კონსტანტინოპოლს, მაგრამ ზამთრის დადგომისთანავე უკუიქცა. 678-მდე არაბებმა რამდენჯერმე განაახლეს იერიში, მაგრამ უშედეგოდ. ბიზანტიელები „ბერძნული ცეცხლით" იცავდნენ თავს. ამ დროს სახალიფოში სახალხო მღელვარება დაიწყო, *ომაიანების* წინაამდეგ აჯანყდნენ სირ. ქრისტიანები. ხალიფა მუავია იძულებული გახდა უკან დაეხია, ოცდაათწლიანი ზავი დაედო ბიზანტიასთან და ყოველწლიურად ხარკი გადაეხადა. არაბთა ექსპანსიას ბოლო მოუღო იმპ. *ლეონ III-მ,* რ-ის ენერგიული მოქმედებით შესაძლებელი გახდა ბიზანტ. საბრძოლო ძალებისა და ეკონ. რესურსების მობილიზაცია. 717—718 კონსტანტინოპოლიდან მან უკუაქცია არაბთა 1800 ხომალდი, ხოლო 739 (ან 740) აკროინონთან გადამწყვეტი ბრძოლა მოიგო, რითაც არსებითად ზღვარი დაუდო არაბთა მძლავრ ექსპანსიას. ამ მარცხის შემდეგ ბიზანტიელებსა და არაბებს შორის შეტაკებებს ეპიზოდური ხასიათი ჰქონდა, თუმცა IX ს. და X ს დასაწყისში არაბები გამუდმებით ესხმოდნენ თავს პელოპონესსა და ეგეოსის ზღვის კ-ებს. ბიზანტიელებმა დაკარგეს კრეტა, სიცილია, მალტა და სხვა მნიშვნელოვანი პუნქტები სამხრ. იტალიაში. აბასიანთა სახალიფოს დაშლამ საბოლოოდ შეაჩერა არაბთა ექსპანსია. XI ს. ბიზანტიელებს ახალი მეტოქე გაუჩნდათ — სელჩუკები.

*გ. გოზალიშვილი.*

**არაბეთ-ინდოეთის ქედი,** წყალქვეშა შუაოკეანური ქედი ინდოეთის ოკ. ჩრდ.-დას. ნაწილში. გადაჭიმულია ადენის ყურიდან კ. როდრიგესამდე 4500 *კმ*-ზე. სიგანე 750 *კმ*-მდე. თხემზე ზღვის საშ. სიღრმე 2500—3000 *მ,* უმცირესი—1658 *მ*-მდე. ქედის ზედაპირი ძლიერ დანაწევრებულია, ადგილ-ადგილ გართულებულია განივი რღვევებით. თხემთან ახლოს რიფტული ხეობებია, რ-თა უდიდესი სიღრმე 6492 *მ*-მდეა. 1964 საბჭ. მეცნიერებმა გემ „ვიტიაზით" მოგზაურობის დროს პირველად აქ აღმოაჩინეს ულტრაფუძე ქანები, რ-ებიც შესაძლებელია დედამიწის მანტიის მცირედ შეცვლილ ნივთიერებას წარმოადგენდეს.

**არაბეთის ზღვა,** ნახევრად დახშული ზღვა ინდოეთის ოკ-ში, არაბ. და ინდოსტანის ნ.-კ-ებს შორის. ფართ. 3683 ათ. *კმ*². საშ. სიღრმე 2734 *მ,* მაქს. — 5203 *მ.* ერთვის მდ. ინდი. ნაპირები დანაწევრებულია ყურეებით (ადენის, ომანის, კაჩის, კამბეის) მთავარი კ-ებია სოკოტრა და ლაკადივისა. ჰავა ტროპ. მუსონურია. ხშირად იცის ტაიფუნი. ჰაერის ტემპ-რა ზამთარში 20—25°C, ზაფხულში 25—29°C, წყლის ტემპ-რა ზედაპირზე ზამთარში 22—27°C, მაისში 29°C აღწევს. მარილიანობა 35,8 — 36,5°/ₒ. მიმოქცევა ნახევარდღეღამური (სიმაღლე 5,1 *მ*-მდე); ა. ზ-ში გავრცელებულია მფრინავი თევზები, თინუსი, სამხრეთის ქაშაყი და სხვ. მთავარი ნავსადგურებია კოლომბო, ბომბეი, კარაჩი, ადენი.

**არაბეთის ნახევარკუნძული,** აზიის უდიდესი ნახევარკუნძული კონტინენტის სამხრ.-დას. ნაწილში. აღმ-ით ეკვრის სპარსეთისა და ომანის ყურეები და ჰორმუზის სრუტე, დას-ით — წითელი ზღვა აკაბის ყურეთი, სამხრ-ით — ადენის უბე და არაბეთის ზღვა. ნ.-კ-ის ჩრდ. საზღვარი გადის აკაბისა და სპარსეთის ყურეების შემაერთებელ ხაზზე. ფართ. დაახლ. 3 მლნ. *კმ*². ნაპირები სუსტად დანაწევრებულია. ა. ნ. ნაწილია აფრ. ფარისა, რ-საც გამოეყო პალეოგენის ბოლოსა და ნეოგენში წითელი ზღ. გრაბენის შექმნის შედეგად. ძირითადად აგებულია კრისტ. ქანებით — არქეული ფიქლებითა და გრანიტებით, რ-ებიც დას-ითა და ნაწილობრივ სამხრ-ით გაშიშვლებულია. სხვა ადგილებში კრისტ. ქანები იურული, ცარცული და მესამეული კირქვებითა და ქვიშაქვებითაა დაფარული. ნეოგენის ბოლოს და მეოთხეულში ა. ნ-ის თაღისებრი აზევებისა და რღვევის შედეგად ჩამოყალიბდა მისი დას. და სამხრ. სანაპირო ხაზი. რღვევებთან დაკავშირებული იყო ვულკანიზმი, შეიქმნა ვრცელი ლავური საფარი („ხარა") და ვულკ. მთები (დას. და სამხრ. არაბეთში). ა. ნ-ის აღმ. განაპირა რ-ნში ნავთობის დიდი საბადოებია. ა. ნ-ის ზედაპირი დახრილი პლატოა. ამაღლებულია დას. და სამხრ. სანაპიროები. ყველაზე მაღალია იემენის და ასირის მთიანი მხარეები (3600 *მ*). სამხრ.-აღმ. ნაწილი განეკუთვნება ევრაზიის ალპურ ნაოჭა სარტყელს (ომანის მთები, 3352 *მ*), აგებულია კირქვებითა და ამონთხეული ქანებით. დას. და სამხრ. სანაპიროს ვიწრო ზოლად გასდევს თიჰამის დაბლობი. შიგა რ-ნები უჭირავს ჩრდ. არაბ. პლატოს და უდაბნო დიდ ნეფუდს, ცენტრალური — შუა არაბ. პლატოს, რ-ის აღმ-ით კირქვიანი კუესტური სერების მხარეა; სამხრეთშია უდაბნო რუბ-ელ-ხალი. ჰავა ტროპ. და სუბტროპ. უდაბნოს ტიპისაა, ახასიათებს ძლიერი სიმშრალე და ტემპრის დიდი ამპლიტუდები. იანვ. საშ. ტემპრა მერყეობს 7°C-იდან (ჩრდ.) 24° C-მდე (სამხრ.), ივლ. ყველგან 30°C აღემატება. აბსოლ. მაქს. ტემპ-რა 50—55°C აღწევს, მინ.—11°C (ჩრდ.), 10—15°C (სამხრ.). ნალექები 100 *მმ*-მდე წელიწადში. გამონაკლისია იემენის მთები, სადაც ზაფხულის მუსონების მოქმედების შედეგად 700—900 *მმ* ნალექი მოდის, და სამხრ.-აღმ. მთიანი მხარე (500 *მმ*). ნალექების სიმცირის გამო ა. ნ. ღარიბია მდინარეებით. გვხვდება ეპიზოდური ნაკადების ხევები — ე. წ. უედები. განვითარებულია უდაბნოს პრიმიტ. ნიადაგი, ჩრდ-ში — მცირე სისქის რუხი ნიადაგი, ომანისა და იემენის მთებში — მთის წითელი და წითელ-მურა ნიადაგები.

ფლორა ძირითადად უდაბნოს და ნახევარუდაბნოს სახეობათაგან შედგება (95%). ომანისა და იემენის მთათა გამოკლებით, სადაც მეტწილად მუსონური ფოთოლმცვივანი ტროპ. ტყეები და სავანებია, ყველგან ჭარბობს ქსეროფიტული ბუჩქნარები და ბალახეულობა; ოაზისებშია ფინიკის პალმა, ყავა, მოჰყავთ ხორბალი, ქერი, სიმინდი და სხვ.

ფაუნისტურად ა. ნ-ის ჩრდ. ნაწილი განეკუთვნება პალეარქტიკული ოლქის ხმელთაშუა ზღვის ქვეოლქს, სამხრ. და შუა—ეთიოპიის ოლქის საჰარის ქვეოლქს. ცხოველებიდან ბინადრობს ანტილოპა, ნიამორი, კანჯარი, მექვიშია, მიწის კურდღელი, ზოლებიანი აფთარი, ტურა, მელა, უდაბნოს ფრინველები და ქვეწარმავლები. უდაბნოები კალიის გამრავლების კერაა, მთიან რ-ნებში გავრცელებულია მაიმუნი (ჰამადრილი), ავაზა, გარეული კატა.

ა. ნ-ზე მდებარეობს ერაყის სამხრ. ნაწილი, კუვეიტი, საუდის არაბეთი, იემენის არაბთა რესპ., იემენის სახ.-დემოკრ. რესპ., კატარი, არაბთა გაერთ. საამიროები.

**არაბეთის უდაბნო,** უდაბნო აფრიკაში, ეგვ. არაბთა რესპუბლიკაში, საჰარის ჩრდ.-აღმ. ნაწილი, ნილოსის ხეობასა და წითელ ზღვას შორის, სამხრეთით გადადის ნუბიის უდაბნოში. ზედაპირი მთაგორიანია (50—200 *მ* დას-ით, 2000 *მ* აღმ-ით). აგებულია კირქვებითა და ქვიშაქვებით. წითელი ზღვის სანაპიროს გასწვრივ აღმართულია ეტბაის კრისტ. ქედი (მაქს. სიმაღლე 2184 *მ*). ჰავა — ცხელი, უდაბნოს ტიპისა. წვიმს იშვიათად, უმეტესად ზამთარში. მშრალი ხეობების გასწვრივ ზოგ ადგილას მეჩხერი ქსეროფიტული მცენარეულობაა (აკაცია, ფინიკის პალმა და სხვ.). წიაღისეულიდან მოიპოვება ნავთობი, ფოსფორიტები.

**არაბეთის ქვაბული,** ინდოეთის ოკ. ჩრდ.-დას. ნაწილის ფსკერის დადაბლება. შემოფარგლულია არაბეთ-ინდოეთის, მარის, მალდივის წყალქვეშა ქედებისა და ინდოსტანის ნ.-კ-ის კონტინენტური კალთებით. სიგრძე დაახლ. 2500 *კმ,* სიგანე 1500 *კმ*-მდე, სიღრმე 4629 *მ*-მდე (სამხრ. ნაწილში — 5875 *მ*). ფსკერი დაფარულია ფორამინიფერული ლამით.

**არაბესკი** (ფრანგ. arabesque < იტალ. arabesco — არაბული), 1. სტილიზებული მცენარეების მოტივზე ან სხვადასხვა გეომ. ფიგურის კომბინაციებზე აგებული რთული ორნამენტი, რ-ებშიც ზოგჯერ ჩართულია წარწერები. განსაკუთრებით გვხვდება არაბ. ძეგლების გაფორმებაში. ხშირად ა-ს უწოდებენ ყოველგვარ რთულ ხლართულ, სიმეტრიულად აგებულ ორნამენტს. გადატანითი მნიშვნელობით სიტყვა იხმარება ლიტ-რასა (ნ. ლორთქიფანიძის „არაბესკები") და მუსიკაშიც (რ. შუმანის, კ. დებიუსის „არაბესკები"); 2. რთული ო რ ნ ა მ ე ნ ტ უ ლ ი ყ ვ ა ვ ი ლ ნ ა რ ი. ყვავილებით შექმნილი ფიგურები, ხვიები, ჩუქურთმები. შეიძლება იყოს დამოუკიდებელი ანდა კლუმბის, ვრცელი ყვავილნარის, და სხვ. შემადგენელი ნაწილი. ა-ისათვის იხმარება ხალიჩოვანი, ნამგალა, გართხმული და ხანგრძლივად მოყვავილე მცენარეები; 3. კლასიკური ცეკვის ერთ-ერთი ძირითადი პოზა — სხეული გამართულ ცალ ფეხზეა დაყრდნობილი, მეორე ფეხი უკანაა ამართული, ცალი ხელი წინ არის გაწვდილი, მეორე ხელი — უკან ან განზეა გაწვდილი. კორპუსი დახრილია, გამართული ფეხი და ხელი აწონასწორებს სხეულს.


მავრიტანული არაბესკი.

**არაბთა გაერთიანებული რესპუბლიკა,** იხ. *ეგვიპტის არაბთა რესპუბლიკა.*

**არაბთა გაერთიანებული საამიროები** (აგს), სახელმწიფო დას. აზიაში, არაბეთის ნ.-კ. აღმ. სანაპიროზე. დას-ით ესაზღვრება კატარი, სამხრ-ით და სამხრ.-დას-ით — საუდის არაბეთი, ჩრდ.-აღმ-ით და სამხრ.-აღმ-ით — ომანი, ჩრდ.-

არაბთა გაერთიანებული საამიროები



დას-ით აკრავს სპარსეთის ყურე. აგს-ის შემადგენლობაშია საამიროები: აბუ-ზაბი (ყველაზე დიდი; ფართ. 66,5 ათ. *კმ*$^2$. მოსახლ. დაახლ. 100 ათ. კაცი, 1972), დუბაი (დაახლ. 80 ათ. კაცი), შარჯა (დაახლ. 60 ათ. კაცი), აჯმანი (5 ათ. კაცზე მეტი), რას-ელ-ხაიმა (30 ათ. კაცზე მეტი), უმ-ელ-კაივაინი (5 ათ. კაცზე მეტი), ელ-ფუჯაირა (15 ათ. კაცზე მეტი). ეკუთვნის აგრეთვე სპარსეთის ყურეში მდებარე კუნძულები, აგს-ის საერთო ფართ. 83,6 ათ. *კმ*$^2$. მოსახლ. დაახლ. 300 ათ. კაცი (1973). დედაქალაქი — აბუ-ზაბი.

**ბუნება.** აგს-ის ტერიტ. გადაჭიმულია სპარსეთის ყურის სამხრ. სანაპიროს გასწვრივ 600 *კმ*-ზე. ნაპირები უმთავრესად დაბალია შიგ შეჭრილი წყალმარჩხი ყურეებით. სანაპიროს გასწვრივ ბევრი კუნძულია, დიდ მანძილზე გასდევს მარჯნის რიფები. ჭარბობს ქვიშიანი და მლაშობიანი უდაბნო ვაკეები, დას-ით — ქვიანი უდაბნოები. აღმ-ით ომანის მთების ტოტებია. შედგება 1000 *მ*-ზე მაღალი ცალკეული ლოდა მასივებისაგან, რ-ებიც აგებულია კირქვებით, სერპენტინიტებით და ფიქლებით. ჰავა ტროპ., მშრალი. იანვ. საშ. ტემპ-რა დაახლ. 20°C, ივლ. 30—35°C (მაქს. 50° C-მდე). ნალექები ვაკეებზე 100—150 *მმ,* მთებში 300—400 *მმ* წელიწადში (მაქს. — ზამთარში). მუდმივი მდინარეები არაა, ბევრია *უედი*. ოაზისებში იზრდება ვაზი, ფინიკის პალმა, აკაცია, იალღუნი, მოჰყავთ მანგო, ბანანი, ლიმონი, თამბაქო. მთებში მცენარეულობა სავანის ტიპისაა. უდაბნო რ-ნებში ბევრია კურდღელი, ქურციკი, ზოგიერთი სახეობის ხვლიკი, გველი და სხვ. სპარსეთის ყურის სანაპირო წყლებში ბევრი თევზი (სარდინი, ქაშაყი და სხვ.) და მარგალიტია. აგს განსაკუთრებით მდიდარია ნავთობით (გამოკვლეული მარაგი 3 მლრდ. *ტ*-ზე მეტი, 1972). მოიპოვებენ მარილსა და ჟანგმიწას.

**მოსახლეობა.** მოსახლ. 90%-ზე მეტი არაბები არიან; საშ. წლიურმა მატებამ 1963—71 წლებში 3% შეადგინა. აღინიშნება იმიგრანტების მნიშვნელოვანი დინება, რაც განაპირობა ნავთობის მრეწვ. დიდმა აღმავლობამ. მოსახლ. უმეტესობა თავმოყრილია სანაპიროზე და ოაზისებში. ოფიც. ენაა არაბული. ქალაქის მოსახლ. 55%-ს შეადგენს (1970). მნიშვნელოვანი ქალაქებია აბუ-ზაბი (დაახლ. 40 ათ. მცხ., 1973), დუბაი, შარჯა.

**ისტორია.** აგს-ის ტერიტორია დასახლებული იყო ჯერ კიდევ ძვ. წ. მესამე ათასწლეულში. ძვ. წ. VI ს-ში მოექცა *აქემენიდთა* გამგებლობაში. ახ. წ. III—VII სს-ში შედიოდა *სასანიანთა* სახელმწიფოს, ხოლო VII ს-იდან — არაბთა სახალიფოს შემადგენლობაში. გაბატონებული რელიგია იყო ისლამი. VIII—IX სს. შუა ხანებში ქვეყანას განაგებდნენ ფაქტობრივად დამოუკიდებელი მმართველები, რ-ებიც IX ს. ბოლოს *აბასიანთა* მოხარკეები გახდნენ. XIII ს-ში აგს-ის ტერიტ. დაიპყრეს ირანის ილხანებმა; XVI ს. დასაწყ. — XVII ს. შუა წლებში ემორჩილებოდა პორტუგალიელებს, მოგვიანებით ირანის, ოსმალეთისა და ომანში გაბატონებულ ვაჰაბიტების ბრძოლის ობიექტი გახდა. XVIII ს. სამთავროების მოსახლეობა, რ-იც ძირითადად საკაბოტაჟო ვაჭრობას მისდევდა, ინგლ. ოსტინდური კომპანიის წინააღმდეგ ბრძოლას იწყებს. 1820 ინგლ. ოსტინდურმა კომპანიამ აიძულა შვიდი არაბული სამთავროს ამირები და შეიხები ხელი მოეწერათ ე. წ. გენერალურ ხელშეკრულებაზე, დაწესდა ინგლ. კონტროლი ამ ტერიტორიაზე და ომანი სამ ნაწილად გაიყო (ომანის საიმამო, მასკატის სასულთნო და მეკობრეთა ნაპირი). 1835, 1839, 1853, 1892 ინგლ. ოსტინდურ კომპანიასა და ადგილობრივ მმართველებს შორის ხელმოწერილი ახალი შეთანხმებები სამთავროებზე ინგლისის პროტექტორატს აწესებდა. 1853 ამ სტრატეგიული მნიშვნელობის ტერიტორიას ინგლ. კოლონიზატორებმა Oman Trucial — ომანი ხელშეკრულებითი (ოხ) უწოდეს. ოხ-ში შემავალი სამთავროების ტერიტორიაზე შეიქმნა ინგლ. სამხედრო ბაზები. ოხ-ში პოლიტ. ხელისუფლებას ახორციელებდა ინგლ. პოლიტ. აგენტი, რ-იც ექვემდებარებოდა თავდაპირველად ბუშირში, ხოლო შემდეგ ბაჰრეინში მყოფ ინგლისის პოლიტ. რეზიდენტს. ინგლისის მიერ ოხ-ის დაპყრობამ ფაქტობრივად ვერ შეცვალა სამთავროებში შემორჩენილი ფეოდ. და გვაროვნ.-ტომობრივი ურთიერთობანი.

XX ს. 20-იან წლებში ოხ-ის სამთავროებში (განსაკუთრებით შარჯასა და რას-ელ-ხაიმაში) ანტიიმპერიალისტური მოძრაობა დაიწყო. ამან ინგლ. კოლონ. ხელისუფალთა დიდი შეშფოთება გამოიწვია, რაც განსაკუთრებით გაძლიერდა ოხ-ის ტერიტორიაზე (ძირითადად აბუ-ზაბიში) ნავთობის უდიდესი საბადოს აღმოჩენის შემდეგ. 50-იანი წლების ბოლოს ნავთობის მოპოვება დაიწყეს ამერ. და ინგლ.-ჰოლანდ. ნავთობის მონოპოლიებმა. 1968 ოხ-ის სამთავროებმა ხელი მოაწერეს შეთანხმებას სპარსეთის ყურის არაბული სამთავროების ფედერაციის შექმნის შესახებ. მაგრამ ფედერაციის მომავალ წევრებს შორის წამოჭრილი სერიოზული წინააღმდეგობების გამო ეს გეგმა ჩაიშალა. ახლო აღმოსავლეთში ეროვნ.-განმათ. მოძრაობის ზრდამ, იმპერიალიზმის კოლონ. სისტემის დაშლამ, დიდი ბრიტანეთის სამხ.-პოლიტ. და ეკონ. ძლიერების დაცემამ აიძულა ინგლისი უარი ეთქვა ოხ-ის პროტექტორატზე, ასევე კატარსა და ბაჰრეინზე და თავისი ჯარები ოხ-ის ტერიტორიიდან გამოეყვანა (1971 ბოლოს). 1971 წ. 2 დეკ. შეიქმნა დამოუკიდებელი სახელმწიფო — არაბთა გაერთიანებული საამიროები შემდეგი შემადგენლობით: აბუ-ზაბი, დუბაი, შარჯა, ფუჯაირა, უმ-ელ-კაივაინი, აჯმანი; 1972 მას შეუერთდა სამთავრო რას-ელ-ხაიმა. დამოუკიდებლობის მიღების დღესვე დიდმა ბრიტანეთმა აგს-თან დადო „მეგობრობის" ხელშეკრულება, რ-იც ითვალისწინებს „აუცილებლობის შემთხვევაში კონსულტაციების ჩატარებას ორივე მხარისათვის საინტერესო საკითხებზე". 1971 წ. 6 დეკ. აგს მიიღეს არაბულ სახელმწიფოთა ლიგაში, 1971 წ. 9 დეკ. — გაერო-ში. 1971 დეკემბერში აგს-სა და საბჭოთა კავშირს შორის დიპლ. ურთიერთობა დამყარდა.

**ეკონომიკა.** ეკონომიკის საფუძველია ნავთობის მოპოვება. მისი სამრეწვ. დამუშავება 60-იან წლებში დაიწყო. აბუ-ზაბი შედის ახლო და შუა აღმოსავლეთის ნავთობის მსხვილ მწარმოებელთა რიცხვში და კაპიტალ. ქვეყნებს შორის მე-8 ადგილზეა (1972); 1973 მოიპოვეს 74,7 მლნ. *ტ* ნავთობი. ნავთობის ძიებასა და მოპოვებას ეწევა 2 შერეული კომპანია „აბუ-ზაბი მარინ არიასი" (აქციების 33% საფრანგეთს ეკუთვნის, 25% — აბუ-ზაბის) და „ფილიპს პეტროლეუმი" (აქციების 33% იტალიას ეკუთვნის, 25% — აბუ-ზაბის), 2 იაპ. კომპანია — „აბუ-ზაბი ოილ კომპანი" და „მიცუბისი ოილ კომპანი", ამერ.-დას. გერმანიის „დუბაი პეტროლეუმი" (აქციების 40% აშშ-ს ეკუთვნის, 22%— გფრ-ს). 1972-იდან მთავრობა კომპანიებისაგან იღებს საკონცესიო გადასახადს (ტერიტ. ექსპლუატაციისათვის) და ნავთობის რეალიზაციით მიღებული შემოსავლის 55%-ს. ნავთობიდან მიღებულ შემოსავალს (აბუ-ზაბიში 200 მლნ. დინარზე მეტი, 1972) იყენებენ ეკონომიკის გასავითარებლად. განსაკუთრებული ყურადღება ექცევა სამრეწვ. საწარმოების მშენებლობას. საზღვარგარეთის კაპიტალის ფართო მონაწილეობით შენდება (1973) ცემენტისა და აირის ქ-ნები, გოგირდის მწარმოებელი ქ-ნა, ნავთობქიმ. და ალუმინის კომბინატები და სხვ. აგს-ის ეკონომიკის განვითარებაში წამყვანია აბუ-ზაბი (1972 წ. 200 მლნ. დოლარზე მეტი მისცა სხვა საამიროებს მეურნ. განვითარებისათვის). იგი ფარავს ქვეყნის ბიუჯეტის დიდ ნაწილს. 1972 ბიუჯეტის საერთო ჯამში (19,9 მლნ. დინარი) აბუ-ზაბიმ შეიტანა 16,5 მლნ., დუბაიმ — 3 მლნ. აგს-ის სავაჭრო ცენტრია დუბაი. აქ არის კონტრაბანდული ოქროსა და ძვირფასი ქვების საერთაშ. ბაზარი. მეურნ. სხვა დარგებში (ნავთობის მრეწვ. გარდა) შემორჩენილია ფეოდ. და გვაროვნ. ურთიერთობანი. მოსახლ. ტრად. საქმიანობაა თევზჭერა (12 ათ. *ტ* თევზი, 1971), მარგალიტის მოპოვება, მიწათმოქმედება (ფინიკის პალმა, მებაღეობა, მარცვლეული — უმთავრესად შარჯის, რას-ელ-ხაიმის და უმ-ელ-კაივაინის ოაზისებში) და მომთაბარე მეცხოველეობა (ტერიტ. დიდ ნაწილზე). განვითარებულია (უმთავრესად დუბაისა და შარჯაში) შინამრეწველობა. ხალიჩების, შალის ქსოვილების, ოქროსა და ვერცხლის ნაკეთობათა დამზადება. მიმოსვლის ძირითადი საშუალებაა საავტ. ტრანსპორტი, მნიშვნელობა არ დაუკარგავს საქარავნო გზებსაც. საავტ. გზების სიგრძე დაახლ. 720 *კმ* (1973). მნიშვნელოვანი ნავსადგურებია აბუ-ზაბი და რაშიდი. გააქვთ უმთავრესად (ნავთობის გარდა) თევზი, ფინიკი, მარგალიტი; შეაქვთ სხვადასხვა მოწყობილობა, ფართო მოხმარების საქონელი (სურსათი, ტანსაცმელი, ელექტროხელსაწყოები და სხვ.). მთავარი სავაჭრო პარტნიორებია დიდი ბრიტანეთი, აშშ, იაპონია, გფრ, შვეიცარია. აჯმანი, ფუჯაირა და უმ-ელ-კაივაინი დამატებით შემოსავალს იღებენ თავიანთი საფოსტო მარკების გაყიდვით. ფულის ერთეულია დირჰემი (1973-იდან).

**არაბთა დაპყრობითი ომები,** არაბთა დიდი სამხ. კოლონიზაციური მოძრაობა აზიაში, აფრ. და ევროპაში VII ს. 30-იან — VIII ს. 30-იან წლებში. ა. დ. ო. ორგანულად იყო დაკავშირებული პირველყოფილი წყობილების რღვევასა და კლასობრივ ურთიერთობათა ჩამოყალიბებასთან არაბ. ნ.-კ. ტომებში, რაც VII ს. 30-იან წლებში მათი პოლიტ. გაერთიანებით დასრულდა. ა. დ. ო-ის ორგანიზატორი იყო არაბთა თეოკრ. სახელმწიფოს სათავეში მოქცეული გვაროვნ. არისტოკრატია. ა. დ. ო. გაჩაღდა საღვთო ომების ლოზუნგით (იხ. *ღაზავათი*) 633 ბოლოს, როცა სასანიანთა ირან. და ბიზანტ. ტერიტორიაზე არაბები შეიჭრნენ. 637 კადისიასთან დაამარცხეს ირან. ლაშქარი და დაიკავეს სასანიანთა ირანის დედაქალაქი ქტესიფონი. 641 აიღეს ქ. მოსული, ხოლო 642 გადამწყვეტი გამარჯვება მოიპოვეს ნაჰავანდთან. 652 მთლიანად დაიმორჩილეს ირანი და შუა აზიის დაპყრობას შეუდგნენ. 640 არაბები შეიჭრნენ სომხეთში, 642—43 საქართველოში, მაგრამ იძულებული გახდნენ უკან გაბრუნებულიყვნენ 654 არაბები მეორედ შეესივნენ საქართველოს და აიღეს თბილისი (იხ. *არაბობა საქართველოში*). ა. დ. ო-ის მეორე ასპარეზი იყო ბიზანტ. სამფლობელოები. 635 არაბებმა აიღეს დამასკი, ხოლო 636 დაამარცხეს ბიზანტიის ჯარები მდ. იარმუქზე. 640 მთელი სირია და პალესტინა არაბთა ხელში აღმოჩნდა. VII ს. 40-იან წლებში არაბები შეიჭრნენ ჩრდ. აფრიკაში და 646 დაეუფლნენ ეგვიპტეს. მათ დაიმორჩილეს ბერბერთა ტომები, რ-ებიც შემდეგ ა. დ. ო-ში მონაწილეობდნენ. ა. დ. ო-ის წარმატებას მნიშვნელოვნად შეუწყო ხელი მწვავე კლასობრივმა ბრძოლამ ბიზანტიასა და ირანში, აგრეთვე ხანგრძლივმა ომებმა (602—629)

ამ ორ ქვეყანას შორის. ა. დ. ო. დროებით შეფერხდა VII ს. მეორე ნახევარში, რაც გამოიწვია სახალიფოში დაწყებულმა შინაპოლიტ. კრიზისმა და სამოქალაქო ომებმა.

VIII ს. დამდეგიდან დაიწყო ა. დ. ო – ის მეორე ეტაპი. 709 არაბებმა ატლანტის ოკ. ნაპირებს მიაღწიეს. 711 არაბებმა და ბერბერებმა ფეხი მოიკიდეს პირენეს ნ.-კ-ზე, გაანადგურეს ვესტგუთების სახელმწიფო და 718 დაიმორჩილეს პირენეს ნ.-კ. უდიდესი ნაწილი, 720 შეიჭრნენ გალიაში. მათი შემდგომი წინსვლა ევროპაში შეაჩერა ფრანკების ლაშქარმა მაიორდომ კარლ მარტელის მეთაურობით (იხ. *პუატიეს ბრძოლა*). აღმოსავლეთით 711—13 არაბებმა დაიმორჩილეს შუა აზია და მიაღწიეს *ტანის* იმპერიის საზღვრებს. მათ დაიპყრეს მდ. ინდის ხეობის ქვემოწელი. VIII ს. I ნახ-ში არაბები საბოლოოდ გაბატონდნენ ამიერკავკასიაში, შეიჭრნენ ჩრდ. კავკასიაშიც, მაგრამ ხაზართა სახელმწიფოს დამარცხება ვერ შეძლეს. IX ს. I ნახ-ში დაიკავეს კრეტა, მალტა, სიცილია. IX ს. II ნახ-ში ა. დ. ო. თითქმის შეწყდა.

არაბთა სახალიფო შინაგან სიმტკიცეს მოკლებული ადმ. გაერთიანება იყო. ძალდატანებით დამორჩილებული ხალხები და ტომები სოც. და პოლიტ. განვითარების სხვადასხვა საფეხურზე იდგნენ. თვით არაბ. არისტოკრატიას არ შესწევდა დამორჩილებული ქვეყნების დამოუკიდებლად მართვის უნარი. იგი იძულებული იყო დაპყრობილ ქვეყნებში ხელუხლებლად დაეტოვებინა ადგილ. მმართველობის სისტემა. არაბთა ბატონობამ დროებით შეაფერხა ირან., ამიერკავკ., შუა აზიისა და სხვა ხალხების საზ. განვითარების ბუნებრივი პროცესი. მათი ბატონობის დროს მრავალ ქვეყანაში გავრცელდა ისლამი და არაბ. ენა, წარმოიშვა *არაბული კულტურა*, რ-შიც უდიდესი წვლილი შეიტანეს დაპყრობილმა ხალხებმაც. ფეოდ. ურთიერთობათა განვითარებამ და სახ.-განმათ. მოძრაობამ ამიერკავკასიაში, შუა აზიასა და ირანში IX—X სს-ში განაპირობა სახალიფოს დაშლა. არაბთა ბატონობა უფრო დიდხანს გაგრძელდა პირენეს ნ.-კ-ზე. (მოისპო *რეკონკისტის* შედეგად).

*წყარო*: Медников Н. А., Палестина от завоевания ее арабами до крестовых походов, по арабским источникам, [т. 1—4], СПб., 1897—1903 (Православный палестинский сб., т. 17).

*ლიტ*.: ნარკვევები მახლობელი აღმოსავლეთის ისტორიიდან (ფეოდალური ხანა), ვ. გაბაშვილის რედ., თბ., 1957; Беляев Е. А., Арабы, ислам и арабский халифат в раннее средневековье, 2 изд., М., 1965; История стран Азии и Африки в средние века, М., 1968; Hitty Ph. K., History of the Arabs, 8 ed., N. Y., 1964; Wellhausen J., Das arabische Reich und sein Sturz, B., 1902.

**არაბთა სოციალისტური აღორძინების პარტია** (ასაპ) (ბაასი), დაარსდა დამასკში 1947 აპრ., როგორც არაბთა აღორძინების პარტია. დღევანდელი სახელწოდებით არსებობს 1954-იდან, როცა გაერთიანდა არაბთა აღორძინებისა და არაბთა სოციალ. პარტიები. 1963-იდან მმართველი პარტიაა სირიაში. ასაპ არის საერთო არაბ. პარტია, რ-საც აქვს განყ-ბები მთელ რიგ არაბ. ქვეყნებში. ხელმძღვანელი ორგანოებია — საერთო არაბ. და რეგიონალური (ეროვნ.) ყრილობები, კონფერენციები, პოლიტბიურო, საერთო არაბული და რეგიონალური ხელმძღვანელობა. 1970 ნოემბრიდან პარტიას სირიაში ხელმძღვანელობდა დროებითი რეგიონალური ხელმძღვანელობა ჰაფეზ ასადის მეთაურობით. 1971 მაისში ასაპ-ის V რეგიონალურ კონფერენციაზე აირჩიეს ასაპ-ის რეგიონალური (სირიის) ხელმძღვანელობა. ასაპ-ის გენ. მდივანი და ასაპ-ის რეგიონალური ხელმძღვანელობის მდივანია — ჰაფეზ ასადი. ბეჭდვითი ორგანო გაზ. „ალ-ბაასი“.

ასაპ ერაყში 1954-იდან არსებობს როგორც მმართველი პარტია, შედის ბაასის საერთო არაბ. პარტიის შემადგენლობაში, როგორც რეგიონალური განყ-ბა. გენ. მდივანია აჰმად ჰასან ალ-ბაქრი.

**არაბთა სოციალისტური კავშირი** (ასკ), ეგვ. არაბთა რესპუბლიკის (ეარ) მასობრივი პოლიტ. ორგანიზაცია. შეიქმნა 1963 მაისში. ასკ აერთიანებს მუშებს, გლეხებს, ჯარისკაცებს, ინტელიგენციასა და ეროვნ. კაპიტალიზმის წარმომადგენლებს. ასკ-ში ირიცხება 7 მილიონამდე წევრი. ეარ-ის სახალხო ძალების ეროვნ. კონგრესის მიერ მიღებულმა (1962 ივნ.) ასკ-ის პოლიტ. პროგრამამ—ეროვნ. მოქმედების ქარტიამ, უარყო ეარ-ის კაპიტალ. განვითარების გზა და მიზნად დაისახა სოციალიზმის მშენებლობა ეგვ. კონკრ. პირობების გათვალისწინებით. ახალი წესდება (1968 მაისი) ითვალისწინებს „სოციალისტური რევოლუციის განხორციელებას, კაპიტალიზმისა და ფეოდალიზმის ბატონობის შედეგების ლიკვიდაციას, უცხოეთის გავლენისა და დამხობილი რეაქციის წინააღმდეგ ბრძოლას“. წესდების მიხედვით, ასკ-ის ყველა ორგანოს ნახევარს უნდა შეადგენდნენ მუშები და გლეხები. ასკ აგებულია დემოკრ. ცენტრალიზმის პრინციპებზე. პარტიის უმაღლესი ორგანოა 6 წლის ვადით არჩეული საყოველთაო ეროვნ. კონგრესი, რ-ის სესია ტარდება 2 წ-ში ერთხელ. სესიებს შორის ასკ-ის უმაღლეს ორგანოდ ითვლება კონგრესის მიერ 6 წლის ვადით არჩეული ცენტრ. კომიტეტი, რ-ის წევრებიდან იქმნება გენ. სამდივნო და უმაღლესი აღმასრ. კომიტეტი. ასკ-ის თავმჯდომარეა ეარ-ის პრეზიდენტი ანვარ სადათი.

ასკ-ის ბეჭდვითი ორგანოებია გაზეთები: „ალ-ჯუმჰურია“, „ალ-იშთირაქი“, ყოველთვიური ჟურნ. „ალტალია“.

*შ. კურდღელაშვილი.*

**არაბიკა,** არაბიკის მასივი, კირქვული მასივი გაგრის ქედის დას. ნაწილში. მდ-ების ფსოუსა და ბზიფის წყალგამყოფი. სიმაღლე 2657 *მ*. აგებულია უმთავრესად ზედაიურული და ცარცული ასაკის კირქვებით, რ-ებიც ღრმადაა დაკარსტული; არის მრავალი უფსკრული, მღვიმე, ძაბრი, ჭა და კარსტული რელიეფის სხვა ფორმები. შემოსილია სუბალპ. და ალპ მდელოებით, იზრდება ჯუჯა ღვიისა და ტირიფის ბუჩქნარი.

*კ. მგელაძე.*

**არაბინოზა,** $C_5H_{10}O_5$, პენტოზების ჯგუფის მარტივი ნახშირწყალი (*მონოსაქარიდები*). უფერო, ტკბილი, წყალში ხსნადი კრისტალებია. აქვს ორი სტერეოიზომერული ფორმა (სტერეოიზომერია). ფართოდ არის გავრცელებული მცენარეში, განსაკუთრებით ნაყოფში. შედის მცენარეული წარმოშობის პოლისაქარიდების, *გლიკოზიდების, საპონინებისა* და ლორწოს შედგენილობაში. ზოგი ბაქტერიისათვის ა. ნახშირბადის ერთადერთი წყაროა.

**არაბისტიკა,** ჰუმანიტარულ მეცნიერებათა კომპლექსი, რ-იც შეისწავლის არაბთა ისტორიას, ეკონომიკას, კულტურასა და ენას. ამ დარგში კვლევა-ძიება XVI ს-იდან დაიწყო. ჩამოყალიბდა არაბ. ხელნაწერთა საცავები, შეიქმნა მეცნ. ცენტრები რომში, პარიზში, ლეიდენში და სხვ., გაიმართა არაბ. შრიფტებით აღჭურვილი სტამბები პირველი ასეთი სტამბა დააარსა იტალიელმა ჯ. რაიმონდიმ. XVII ს. დასაწყისში ჰოლანდ. მეცნიერის თ. ერფენიუსის არაბ. ენის გრამატიკით საფუძველი ჩაეყარა არაბ. ფილოლოგიას. არაბ. ისტ. წყაროების ცნობები სისტემაში მოიყვანეს ე. პოკოკმა (ინგლისი) და ბ. დ'ერბელომ (საფრ.). ა-ის განვითარებაში ახალი ეტაპი დაიწყო გერმ. მეცნიერის ი. ი. რაისკეს მოღვაწეობით (XVIII ს.). მან დააყენა საკითხი აღმ. ხალხთა ისტ. და კულტურის, როგორც მსოფლიო ისტ. და კულტ. შემადგენელი ნაწილის, შესწავლის შესახებ. ა-ის განვითარებისათვის უდიდესი მნიშვნელობა ჰქონდა ისტორიზმის პრინციპის დამკვიდრებას XIX ს-ში. ამ მხრივ განსაკუთრებით მნიშვნელოვანია გერმ. ორიენტალისტის გ. ვაილის ნაშრომები არაბ. სახალიფოს ისტ. შესახებ, რ-ებიც აგებულია წყაროთა კრიტიკის საფუძველზე. დას. ევრ. სახელმწიფოთა კოლონ. პოლიტიკამ ობიექტურად ბიძგი მისცა ა-ის შემდგომ განვითარებას: ა-ის ცენტრები შეიქმნა დას. ევრ. მრავალ ქვეყანაში (გერმანიაში, საფრანგეთში, იტალიაში, ესპანეთში, ჰოლანდიაში, სკანდ. ქვეყნებში, ავსტრიაში და სხვ.). XIX ს-ში ა-ს საფუძველი ჩაეყარა რუსეთშიც. ა-ს ამ პერიოდში ახასიათებდა უპირატესად შუა საუკ. ისტ. და ფილოლოგიური ძიებისადმი ინტერესი. XIX ს. და XX ს. დასაწყისში დიდ წარმატებებს მიაღწიეს არაბ. ენის სტრუქტურის შესწავლის დარგში; გამოქვეყნდა რამდენიმე გრამატიკა: სილვესტრ დე სასის (საფრანგეთი), უ. რაიტისა (ინგლისი) და სხვ., რ-ებსაც ძველ არაბ ფილოლოგთა კონცეფციების დიდი გავლენა ეტყობოდა. ამავე პერიოდს განეკუთვნება ა. ბოლდირევის პირველი არაბ. გრამატიკა რუს. ენაზე. XIX ს-ში საფუძველი ჩაეყარა არაბ. ენის ისტ.-შედარებით შესწავლას: თ. ნელდეკე, კ. *ბროკელმანი* (გერმ.). გამახვილდა ყურადღება არაბ. დიალექტების შესწავლისადმი. ა. სოცინის (გერმ.), კ. ლანდბერგის, უ. მარსეს, ჟ. კანტინოს (სამივე საფრ.) და სხვ. ნაშრომებში შესწავლილია არაბ. დიალექტოლოგიის ძირითადი საკითხები. მაღალ დონეს მიაღწია ლექსიკოლოგიამ: გ. ფრაიტაგის (გერმ.), ე. ლეინის (ინგლ.), რ. დოზის (ჰოლანდ.) და სხვათა ლექსიკონებმა არაბ. ლექსიკოგრაფიას მყარი საფუძველი შეუქმნა. სერიოზულ წარმატებებს მიაღწია ლიტერატურათმცოდნეობამ. კ. ბროკელმანის, ი. გოლდციერისა (უნგრ.) და რ. ნიკოლსონის (ინგლ.) შრომებში განხილულია არაბ. ლიტ-რის ისტ. კარდინალური პრობლემები. არაბ. ლიტ-რის შესწავლაში საპატიო ადგილი უჭირავს რუს. არაბისტიკის ფუძემდებელს ვ. *როზენს*.

წყაროთა პუბლიკაციამ საფუძველი შეუქმნა არაბისტიკის დარგში ისტ. კვლევა-ძიებას: ი. ველჰაუზენი (გერმ.), თ. ნელდეკე, ი. გოლდციერი, ა. კრემერი (ავსტრ.).

XIX ს. და XX ს. დასაწყისში ფართოდ დაიწყეს არაბული ისტ. და გეოგრ. წყაროების შესწავლა და მათი თარგმანების პუბლიკაცია აღსანიშნავია ფ. ვიუსტენფელდის (გერმ.), ჟ. რენოს (საფრ.), მ. დე-გუეს (ჰოლანდ.) და სხვათა მოღვაწეობა ამ დარგში.

რუსეთში არაბ. საისტ. წყაროებისა და არაბ ავტორთა თხზულებების გამოქვეყნება და თარგმნა დაკავშირებული იყო ნაწილობრივ თვით რუს. ისტ. შესწავლასთან. ამ დარგში თავიანთი წვლილი შეიტანეს ვ. გირგასმა, ნ მედნიკოვმა, ა. ვასილიევმა და სხვ. XIX ს. და XX ს. დასაწყისის არაბისტი ისტორიკოსების ინტერესები შემოიფარგლებოდა ძირითადად რელიგ., ისტ., მუსლიმ. სამართლისა და არაბთა სახელმწიფოს ისტ. პრობლემებით. ისინი განიხილავდნენ ისლამს, როგორც არაბთა საზ. და კულტ. განვითარების ძირითად განმსაზღვრელ ფაქტორს. არაბული ქვეყნების სოც.-ეკონ. განვითარების საკითხების შედარებით სრული გაშუქება დაიწყო უახლესი პერიოდის ა-ში. უცხოელ არაბისტთაგან ამ პრობლემებზე მუშაობენ კ. კაენი (საფრ.) და სხვ. გამოქვეყნდა არაბ. შუა საუკ. ისტ. შემაჯამებელი ნაშრომი ფ. ჰიტისა (აშშ). ეს ტენდენცია აირეკლა „ისლამის ენციკლო-

"პედიის" მეორე გამოცემაში. გაძლიერდა ინტერესი თანამედროვე არაბ. ლიტ-რისა და სალიტ. ენის მიმართ. ა-ის განვითარებისათვის დიდი მნიშვნელობა ენიჭება თანამედროვე არაბი მეცნიერების ნაშრომებს. თანამედროვე არაბ. ისტორიოგრაფია გამსჭვალულია ანტიკოლონიალიზმის სულისკვეთებით.

ა. ინტენსიურად ვითარდება საზღვარგარეთის სოციალ. ქვეყნებში: ჩეხოსლოვაკიაში, პოლონეთში, უნგრეთსა და სხვ. ამ ქვეყნების არაბისტთა ნაშრომებში გაშუქებულია არაბ. ძვ. ისტ., არაბი ხალხის ეროვნ.-განმათ. მოძრაობის, არაბ. ლიტ-რისა და არაბ. ენის სტრუქტურის პრობლემები.

საბჭ. ა-ს საფუძველი ჩაუყარეს ე. *კრაჩკოვსკიმ*, ვ. *ბარტოლდმა* და ა. *კრიმსკიმ*. საბჭ. ა-მ შეითვისა რევოლუციამდელი რუს. ა-ის საუკეთესო ტრადიციები და ახალი ეტაპი შექმნა მის განვითარებაში. მოხდა კვლევა-ძიების დიფერენციაცია ისტ., ეკონ. და ფილოლ. დარგებში. გაძლიერდა ინტერესი არაბ. ქვეყნების უახლესი ისტორიისადმი. საბჭ. არაბისტები მარქსისტულ-ლენინურ მოძღვრებაზე დაყრდნობით იკვლევენ სამხრ. არაბ. ძვ. ისტორიას, არაბ. ფეოდალიზმისა და ისლამის გენეზისის პრობლემებს (ე. ბელიაევი, ა. იაკუბოვსკი, ი. პეტრუშევსკი) და არაბ. კულტ. ისტორიას. დიდი ყურადღება ეთმობა ეროვნ.-განმათ. მოძრაობების ისტორიას არაბ. ქვეყნებში. განმაზოგადებელი ნაშრომი არაბ. ქვეყნების ახალი ისტ. შესახებ ეკუთვნის ვ. ლუცკის. საბჭ. არაბისტებმა განაგრძეს შუა საუკ. არაბ. ძეგლების პუბლიკაციის (ე. კრაჩკოვსკი, ა. კოვალევსკი), ეპიგრაფიკული და ნუმიზმატიკური (ვ.კრაჩკოვსკაია) კვლევის ტრადიცია. განვითარების მაღალ დონეს მიაღწია არაბ. ლიტ-რის შესწავლამ (ე. კრაჩკოვსკი, ვ. ბელიაევი). გამოქვეყნდა არაბ. ენის გრამატიკები (ნ. იუშმანოვი, ბ. გრანდე), თარგმნითი ლექსიკონები (ხ. ბარანოვი, გ. შარბათოვი და ვ. ბორისოვი), მონოგრაფიები დიალექტოლოგიის დარგში (ი. ვინიკოვი, ი. ზავადოვსკი) და სხვ. საბჭ. კავშირში ამჟამად ა-ის ძირითადი ცენტრებია მოსკოვში, ლენინგრადში, ტაშკენტში, ბაქოში, ერევანში, დუშანბესა და თბილისში.

შუა საუკ. საქართველოში ფართოდ გაიშალა არაბ. ლიტ. ძეგლების თარგმნა. საქართვ. ტერიტორიაზე შემონახულია არაბულენოვანი ეპიგრაფიკული და ნუმიზმატიკური მასალა. XVIII—XIX სს-ებში შეიქმნა არაბულენოვანი დოკუმენტები, რ-ებიც საინტერესო ცნობებს გვაწვდიან ჩრდ. კავკ. ხალხებთან საქართვ. ურთიერთობის შესახებ. არაბ. ისტ. წყაროები მდიდარ მასალას შეიცავს საქართველოს ისტ. მრავალი საკითხის გაშუქებისათვის. ქართულ ა-ს საფუძველი ჩაეყარა საბჭ. პერიოდში. თსუ-ში არაბ. ენის სწავლება მისი დაარსებიდანვე დაიწყო (ა. *შანიძე*). ა., როგორც დამოუკიდებელი დარგი, საქართველოში ჩამოყალიბდა ოცდაათიანი წლებიდან, როდესაც ამ საქმეს სათავეში ჩაუდგა გ. *წერეთელი*. ა-ის კერები შეიქმნა თსუ-ში, საქ. სსრ მეცნ. აკადემიაში (აღმოსავლეთმცოდნეობის ინსტიტუტი — 1960). ქართ. არაბისტების კვლევის საგანს შეადგენს არაბ. ისტორია, არაბ. ლიტ-რა და ენა. ა-ის უკანასკნელი ხანის მიღწევათა შორის პირველხარისხოვანი მნიშვნელობის მოვლენა იყო შუა აზიის არაბ. დიალექტების აღმოჩენა და შესწავლა (გ. წერეთელი). ისტ.-შედარებით ასპექტში შესწავლილია კლასიკური არაბ. ენის სტრუქტურის საკვანძო პრობლემები. გამოკვლეულია არაბ. ენისა და დიალექტების ისტ. ფონეტიკის არაერთი საკითხი. სისტემ. კვლევა-ძიება ტარდება არაბ. ლექსიკისა და ტერმინოლოგიის შესწავლის დარგში. შესწავლილი და გამოქვეყნებულია ძვ. არაბ. გრამატიკოსთა თხზულებები. გამოკვლეულია ჩრდ. კავკ. წარმომავლობის არაბულენოვანი დოკუმენტები. ქვეყნდება არაბ. ეპიგრ. ძეგლები და ქრისტ. არაბ. ლიტ-რის ნიმუშები. სწავლობენ სახალიფოს სოც.-ეკონ. ისტორიის, ფეოდ. ქალაქის გენეზისისა და განვითარების საკითხებს, არაბეთ-საქართვ. ურთიერთობის საკითხებს. ქართულად ითარგმნება და ქვეყნდება არაბ. საისტ. წყაროები.

უკანასკნელ ხანებში სერიოზული მუშაობა გაიშალა არაბ. ქვეყნების უახლესი ისტ. საკითხებზე. შესწავლილია არაბთა ეროვნ.-განმათ. მოძრაობის ცალკეული პრობლემები.

*ლიტ.*: Крачковский И. Ю., Очерки по истории русской арабистики, Избр. соч., т. 5, М.—Л., 1958; Шарбатов Г. Ш., Арабистика в СССР (1917—1959). Филология, М., 1959; Fück J., Die arabischen Studien in Europa, Lpz., 1955; წერეთელი გ., ად-დირასათ ალ-არაბიჲა ფი-ლ-ჯუმჰურიჲათ ალ-ჯურჯიჲა, «ატ-ტარიკ», ბეირუთი, 1955, №2—4.

*ვ. ახვლედიანი.*


არაბი ფაშა.

**არაბი ფაშა**, ურაბი-ფაშა, ორაბი-ფაშა, აჰმად (1839—ან 1840 ჰარიარუზნა, ქვემო ეგვიპტე, — 21. IX. 1911, კაირო), „ალ-მისრად" („მისრელი") წოდებული. ეგვიპტელი ხალხის 1879—82 ეროვნ.-განმათ. მოძრაობის ხელმძღვანელი. დაიბადა შეძლებული ეგვ. ფელაჰის ოჯახში. დაამთავრა კაიროს სამხ. სკოლა. მსახურობდა ჯარში, მიიღო პოლკოვნიკის ჩინი (1878). სათავეში ჩაუდგა ეგვ. ოფიცერთა ანტითურქულ გამოსვლას (1879). 1881 სექტ. ხელმძღვანელობდა კაიროს გარნიზონის აჯანყებას — „ეგვიპტე ეგვიპტელთათვის". აჯანყების პირველ ეტაპზე — 1882 თებ. შეიქმნა ეროვნ. მთავრობა, რ-შიც ა. ფ-მ დაიკავა სამხ. მინისტრის პოსტი. ალექსანდრიაში ხედივის გაქცევის შემდეგ მთელი ძალაუფლება ფაქტობრივად მის ხელში მოექცა. 1882 ივლის-სექტ. ა. ფ. ხელმძღვანელობდა ეგვ. ხალხის ბრძოლას ინგლ. ინტერვენტების წინააღმდეგ (იხ. *ინგლის-ეგვიპტის ომი 1882*). 13 სექტ. ინტერვენტებმა თელ-ელ-ქებირთან დაამარცხეს ეგვიპტელები. ა. ფ. 15 სექტ. ინგლისელებმა შეიპყრეს და სიკვდილი მიუსაჯეს, შემდგომ განაჩენი კ. ცეილონზე გადასახლებით შეუცვალეს. 1901 მაისში ა. ფ-ს სამშობლოში დაბრუნების ნება დართეს. გადასახლებიდან დაბრუნების შემდეგ პოლიტ. და საზ. მოღვაწეობას აღარ ეწეოდა.

*ლიტ.*: დონაძე ვ., აზიისა და აფრიკის ქვეყნების ახალი ისტორია, ნაწ. 1, თბ., 1971; Кильберг Х. И., Восстание Араби-паши в Египте, М.—Л., 1937.

*ა. მენთეშაშვილი.*

**არაბიძე** ვასილ (ვასო) ოქროპირის ძე (21. II. 1881, ზესტაფონი,—8. VIII. 1951, ქ. თბილისი), ქართვ. მსახიობი. 1908-იდან მუშაობდა პროფ. თეატრში, ასრულებდა სახასიათო და დრამ. როლებს. 1916 ითამაშა პირველ ქართ. მხატვრულ ფილმ „ქრისტინეში", უფრო გვიან — ფილმებში: „სურამის ციხე" (1922), „მამის მკვლელი" (1924), „ბელა" (1927), „უკანასკნელი ჯვაროსნები" (1934), „დავით გურამიშვილი" (1946) და სხვ.

**არაბლინსკი** (ნამდვ. გვარი ხალაფოვი) ჰუსეინ მამედ-ოღლუ (1881, ბაქო, — III. 1919, იქვე), აზერბ. მსახიობი და რეჟისორი. ეროვნ. თეატრის ერთ-ერთი ფუძემდებელი. სასცენო მოღვაწეობა დაიწყო 1897, ბაქოს სცენისმოყვარეთა წრეში. 1905—19 იყო პირველი აზერბ. პროფ. დასების „ნიჯათისა" და „საფას" მსახიობი და რეჟისორი. მისი შემოქმედება გამსჭვალული იყო დემოკრ. იდეებით, მაღალი მოქალაქეობრივი პათოსით. ა. წარმატებით გამოდიოდა ჰეროიკულ, ტრაგიკულ თუ სატირულ როლებში. საგასტროლო წარმოდგენებს მართავდა საქართველოში, სომხეთსა და რუსეთში. როლები: გიავე (შ. სამისა და ს. ახუნდოვის „მჭედელი გიავე"), ჰეიდარბეგი (მ. ახუნდოვის „ჰაჯი-ყარა"), ხლესტაკოვი (გოგოლის „რევიზორი"), ოტელო (შექსპირის „ოტელო") და სხვ. ა. მოკლეს მუსავატელებმა.

*ნ. შალუტაშვილი.*

**არაბობა საქართველოში**, არაბთა ფეოდალური სახელმწიფოს (სახალიფოს) მიერ საქართველოს დაპყრობის შედეგად დამყარებული რეჟიმი, რ-იც მეტ-ნაკლები სიძლიერითა და მოცულობით VII ს. შუაწლებიდან XI ს. შუაწლებამდე გრძელდებოდა. ა. ს. შეიძლება სამ მთავარ პერიოდად დაიყოს: 1. საქართველოში არაბთა შემოსვლიდან *თბილისის საამიროს* დაარსებამდე (VII ს. 50-იანი წწ. — VIII ს. 30-იანი წწ.). ეს იყო სახალიფოს მიერ საქართველოში გაბატონებისათვის ბრძოლის ხანა; 2. VIII ს. 30-იანი წწ-იდან IX ს. 80-იან წწ-მდე (თბილ. საამიროს დაარსებიდან სახალიფოსგან მის ჩამოშორებამდე და დამოუკიდებელ სამთავროდ გადაქცევამდე). ეს იყო აღმ. საქართველოში არაბთა მყარი ბატონობის ხანა; 3. IX ს. II ნახევრიდან XI ს. შუაწლებამდე (ახლო და შუა აღმოსავლეთში თურქ-სელჩუკების გაბატონებამდე). ამ პერიოდში ა. ს., როგორც არაბთა ბატონობა, ფაქტობრივად ლიკვიდირებული იყო და იგი მხოლოდ გადმონაშთის — თბილ. საამიროს სახით არსებობდა. პირველად არაბები საქართველოში 642—43 შემოიჭრნენ, მაგრამ ამ ლაშქრობას არავითარი პოლიტ. შედეგი არ მოჰყოლია, არაბები იძულებული გახდნენ უკან გაბრუნებულიყვნენ. მხოლოდ ირან. (651) და სომხ. (652) დაპყრობის შემდეგ დაიწყო არაბების სისტემ. ბრძოლა საქართველოში გაბატონებისათვის. პირველად არაბებმა ქართლი დაიმორჩილეს 654—55 *ჰაბიბ იბნ მასლამას შემოსევის* შედეგად. არაბ-ქართველთა ურთიერთობას განსაზღვრავდა „*დაცვის სიგელი*", რ-ითაც ქართლის მოსახლ. არაბების სასარგებლოდ ხარკს იხდიდა. ამჯერად არაბთა ბატონობა ქართლში მხოლოდ ორ წელიწადს გაგრძელდა. ქართველებმა ისარგებლეს სახალიფოში ტახტისათვის ატეხილი შინაომით (656—661) და არაბებს ხარკის მიცემა შეუწყვიტეს. VII ს. 70-იანი წწ. ბოლოს არაბებმა კვლავ აღადგინეს თავიანთი ბატონობა ქართლში. საქართველოსათვის ბრძოლაში არაბებს ბიზანტ. იმპერია ეცილებოდა. 685 სახალიფოსა და ბიზანტიას შორის დაიდო ზავი, რ-ის ძალითაც კ. კვიპროსიდან, სომხეთიდან და იბერიიდან მიღებული ხარკი ამ ორ ქვეყანას თანასწორად უნდა გაეყოთ. მაგრამ ქართვ. ხალხი არც ერთ დამპყრობელს არ ემორჩილებოდა. 686 ქართლში, სომხეთსა და ალბანეთში აჯანყებამ იფეთქა. ქართლის ერისმთავარმა ნერსემ სასტიკად დაამარცხა სომხეთში მყოფი არაბთა სარდალი ბარაზ. ამავე ხანებში არაბებს ამიერკავკასიაში ბატონობას ეცილებოდა ხაზართა სახელმწიფოც. VII ს. 80-იან წლებში ხაზარები ამიერკავკასიაში შემოიჭრნენ. არაბებს მათთან მძიმე ბრძოლა მოუხდათ. ქართველები ცდილობდნენ თავიანთ სასარგებლოდ გამოეყენებინათ ხაზარ-არაბთა მეტოქეობა, მაგრამ მიზანს ვერ მიაღწიეს. 697 ეგრისის (დას. საქართველოს) მმართველი სერგი ბარნუკისძე ბიზანტიელების წინააღმდეგ აჯანყდა და თავისი სამფლობელო არაბებს გადასცა. არაბებმა დაიკავეს ეგრისის დედაქალაქი ციხეგოჯი (ახლანდ. ნაქალაქევი) და რამდენიმე ციხე კოდორის ხეობაში, მაგრამ მალე დატოვეს დას. საქართველო. VIII ს. დასაწყისში არაბები დამკვიდრდნენ ქართლში. 704—5 წწ-ში მათ აქ საკუთარი ვერცხლის მონეტა მოჭრეს. VIII ს. 20-იან წლებში ამიერკავკა-

სიაში არაბთა ბატონობის განსამტკიცებლად ხალიფა ჰიშამმა გამოგზავნა დამსჯელი ჯარი ჯარაჰ იბნ აბდ ალ-ლაჰის სარდლობით (იხ. *ჯარაჰის შემოსევები საქართველოში*). ამავე მიზნით 30-იან წლებში გამოგზავნეს მურვან იბნ მუჰამადი (ქართ. წყაროებით — მურვან ყრუ). 735—736 მურვანმა ააოხრა საქართველო (იხ. *მურვან ყრუს შემოსევა*). ლაშქრობის შემდეგ არაბებმა ქართლში თავიანთი მოხელე (*ამირა*) დანიშნეს. მისი რეზიდენცია თბილისში იყო. არაბთა ბატონობა საქართველოში სტაბილური გახდა. არაბებმა აღმ. საქართვ. მოსახლეობას დააკისრეს მძიმე გადასახადები *ხარაჯა* და *ჯიზია*. ხალხს დაეკისრა აგრეთვე სამხ. რაზმებისა და მრავალრიცხოვან მოხელეთა შენახვა. მოსახლეობას დაადეს ბეგრად გზების, ხიდების და სხვა ობიექტების მშენებლობა. არაბთა ბატონობას მოჰყვა მაჰმადიანური მოსახლ. გაჩენა საქართველოში. VIII ს. II ნახევრიდან არაბებმა დაიწყეს ჩარევა დაპყრობილი ქვეყნების საშინაო საქმეებში. IX ს. დასაწყისში ქართლის ერისმთავართა ხელისუფლება გააუქმეს. არაბთა ბატონობით უკმაყოფილო იყო ქართ. საზ-ბის ყველა ფენა. განსაკუთრებით მძიმე მდგომარეობაში აღმოჩნდა საქართვ. მოსახლ. მწარმოებელი ნაწილი, ‹რ-იც იხდიდა ხარკს და ასრულებდა ყოველგვარ ვალდებულებას დამპყრობელთა სასარგებლოდ. არაბთა ბატონობა შედარებით მტკიცე იყო საქართვ. ცენტრ. რ-ნებში, განაპირა მხარეები კი მალე განთავისუფლდნენ მათი ბატონობისაგან. VIII—IX სს. მიჯნაზე საქართველოში წარმოიშვა რამდენიმე დამოუკიდებელი ფეოდ. სამეფო და სამთავრო (დასავლეთ საქართველო, კახეთი, ჰერეთი, ტაო-კლარჯეთი). თბილ. საამიროს ფარგლებში დარჩა მხოლოდ შიდა და ქვემო ქართლის ტერიტორია. IX ს-იდან დაიწყო თბილ. ამირების ბრძოლა სახალიფოს ცენტრ. ხელისუფლების წინააღმდეგ. არაბთა სახელმწიფო დასუსტდა და დაიშალა. IX ს. II ნახ-ში თბილ. საამირო იქცა ადგილ. ფეოდ. სამთავროდ. სახალიფოს ცდას—დაემორჩილებინა გამდგარი ამირები და კვლავ გაბატონებულიყო საქართველოში — შედეგი არ მოჰყოლია. 853 ხალიფა მუთავაქილმა ამიერკავკასიაში გამოგზავნა დიდი ჯარი ბუღა თურქის მეთაურობით (იხ. *ბუღა თურქის შემოსევა*). მან აიღო თბილისი, მაგრამ არაბთა ადრინდ. ბატონობის აღდგენა საქართველოში ვერ შეძლო. 914 ხალიფას ბრძანებით აბუ ლ-კასიმ საჯმა სცადა სომხ. და საქართვ. დაპყრობა, მაგრამ მიზანს ვერ მიაღწია (იხ. *აბუ ლ-კასიმის ლაშქრობა საქართველოში 914*). ეს იყო უკანასკნელი და უშედეგო ცდა არაბთა ბატონობის აღდგენისა საქართველოში. ა. ს. მძიმე მოვლენა იყო ქართვ. ხალხის ცხოვრებაში. დამოუკიდებლობისათვის ბრძოლაში განსაკუთრებული მნიშვნელობა ენიჭებოდა იდეოლოგიურ ბრძოლას. ამ მხრივ აღსანიშნავია *იოანე საბანისძის* პატრ ქადაგება. *აბო თბილელის* მოწამეობის აღწერით მან დიდი პროპაგანდა გასწია ქრისტიანობისა და ეროვნ. თვითმყოფობის შესანარჩუნებლად.

არაბთა ბატონობამ საგრძნობლად შეაფერხა საქართვ. სოც -ეკონ. განვითარება. მაგრამ აღმავალი ფეოდ. განვითარების გზით მიმავალი ქვეყანა საბოლოოდ გამარჯვებული გამოვიდა ამ მძიმე განსაცდელიდან.

*ლიტ*: გ ა ბ ა შ ვ ი ლ ი ვ., ს ი ხ ა რ უ ლ ი ძ ე ე., მახლობელი აღმოსავლეთი ადრეფეოდალურ ხანაში, წგნ.: ნარკვევები მახლობელი აღმოსავლეთის ისტორიიდან, თბ., 1957; ლ ო რ თ ქ ი ფ ა ნ ი ძ ე მ., არაბთა მფლობელობის ხასიათი საქართველოში, «მასალები საქართველოსა და კავკასიის ისტორიისათვის», 1963, ნაკვ. 34; მ ი ს ი ვ ე, ჰაბიბ იბნ-მასლამის „დაცვის სიგელი", იქვე, 1951, ნაკვ. 29; ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 2, თბ., 1965; ჯ ა ნ ა შ ი ა ს., არაბობა საქართველოში, შრომები, [ტ.] 2, თბ., 1952.

*მ. ლორთქიფანიძე.*

**არაბული დამწერლობა,** დამწერლობის დამოუკიდებელი სისტემა. წარმოადგენს არამეული დამწერლობის იმ სახეობათა განვითარებას, რ-იც ცნობილია ნაბატეურისა და ნეოსინურის სახელწოდებით. ა. დ-ის უძველესი ძეგლებია: ან-ნამარას ნაბატეური წარწერა (328), ზაბადის (ჰალაბის ახლოს) ბერძნ.-სირ.-არაბ. ტრილინგვა (512) და ჰარანის წარწერა (568). მუსლიმანური პერიოდის ა. დ-ის უძველესი ნიმუშებია ჰიჯრის 20 (641), ჰიჯრის 31 (653) წარწერები მონეტებზე, ეგვიპტის მუზეუმისა, იერუსალიმის კუბათ ალ-სახრას წარწერა ჰიჯრის 72 (691—692), ხალიფა აბდ ალ-მალიქის დროინდელი მანძილის აღმნიშვნელი ქვების უთარიღო წარწერები იერუსალიმიდან, თბილისში (სეიდაბადში) აღმოჩენილი ამგვარივე ხასიათის წარწერა იმავე ხანისა, კასრ ხარანეს ჰიჯრის 92 (710—711) წარწერა, VII—VIII სს. მრავალრიცხოვანი წარწერები და პაპირუსები

ისლამის ადრინდ. პერიოდში ა. დ-ის უმთავრესად ორი ძირითადი სახეობა იყო გავრცელებული: 1) ქ უ ფ უ რ ი, რ-იც იხმარებოდა მეჩეთებზე ორნამენტული წარწერებისათვის, მონეტების ზედწერილებისათვის და ყურანის ხელნაწერებისათვის; შემდეგში მისგან განვითარდა დამწერლობის სხვადასხვა ფორმები, რ-ებიც მაღრიბში (ჩრდ.-დას. აფრიკაში) იყო გავრცელებული; 2) ნ ა ს ხ ი, რ-საც იყენებდნენ პაპირუსსა და ქაღალდზე საწერად. არაბ. ხელნაწერების დიდი ნაწილი, რ-ებიც ჩვენამდეა მოღწეული, ნასხით არის ნაწერი. იგი საფუძვლად დაედო აგრეთვე თანამედროვე არაბ. სასტამბო შრიფტს. ნასხისაგან არის განვითარებული ა. დ-ის მრავალრიცხოვანი სახეობანი: თალიკი და ნასთალიკი (გავრცელებულია უპირატესად სპარსულში) თავისი სხვადასხვაგვარი ვარიანტებით; რიკა, დივანი (სამდივანმწიგნობრო შრიფტი), სულუსი (ორნამენტური შრიფტი), სიიაკათი (თურქული დოკუმენტებისათვის დამახასიათებელი შრიფტი. ამ ხელით არის ნაწერი „გურჯისტანის ვილაიეთის დიდი დავთარი") და სხვ.

ა. დ. ისლამის გავრცელებასთან ერთად გავრცელდა მაჰმადიანურ სამყაროში და დღესაც ერთ-ერთ ყველაზე გავრცელებულ ანბანად ითვლება მსოფლიოში.

ა. დ-ის ტექსტი იწერება მარჯვნიდან მარცხნივ (როგორც საერთოდ სემიტურ დამწერლობაში). ასოები აღნიშნავენ მხოლოდ თანხმოვნებს, რ-თა რიცხვი 28-ს უდრის. ასოების დიდ ნაწილს ოთხი სხვადასხვა სახე აქვს იმისდა მიხედვით, თუ რა ადგილი უჭირავს ასოს სიტყვაში ხმოვნების აღსანიშნავად გამოყენებულია დიაკრიტიკული ნიშნები (ტაბულა).

*ლიტ*.: Д и р и н г е р Д., Алфавит, пер. с англ., М , 1963; И с т р и н В. А., Возникновение и развитие письма, М., 1965; Л о у к о т к а Ч., Развитие письма, пер с чеш , М., 1950; J e n s e n H., Die Schrift in Vergangenheit und Gegenwart, 2. Aufl., B., 1958

*გ. წერეთელი.*

**არაბული ენა,** ანუ ჩრდილოარაბული, ეკუთვნის სემიტურ ენათა ჯგუფს და სამხრეთარაბულთან და ეთიოპურთან ერთად ამ ჯგუფის სამხრ.-დას. შტოს შეადგენს. 1 სამხრ. არაბ. ცნობილია მრავალრიცხოვანი წარწერებით, რ-ებიც თვით სამხრეთის გარდა ჩრდ. არაბეთსა (ალ-ულაში, ჩრდ ჰიჯაზში) და აბაშეთშიც (იეჰას მახლობლად) გვხვდება. ის ხანა, რ-საც ეს წარწერები ეკუთვნის, იწყება დიდი ხნით ადრე ჩვ. წელთაღრიცხვამდე და ახ. წ. VI ს-მდე გრძელდება. სამხრ. არაბ. წარწერების ენა ჩრდ. არაბულთან და ეთიოპურთან დგას ახლოს, მაგრამ ჩრდ. და აღმ. სემიტურის დამახასიათებელი მოვლენებიც არ არის მისთვის სრულიად უცხო; 2. სემიტურ ენათაგან დღეს ყველაზე გავრცელებულია ჩრდ., არაბ, ცნობილი საკუთრივ არაბ. სახელწოდებით; წარმოდგენილია წარწერებით, რ-თაგან უძველესია ს ა ფ ა უ რ ი (დამასკის მახლობლად), ლ ი ჰ ი ა ნ უ რ ი (ალ-ულაში, ჩრდ. ჰიჯაზში) და ს ა მ ე დ უ რ ი ეპიგრ. ძეგლები. ამ წარწერათა ენა ახლოს დგას ისლამამდე არსებული პოეზიის ენასთან. ამავე ენაზეა შეთხზული პირველი უმნიშვნელოვანესი ძეგლი არაბ. მწერლობისა — ყურანი. ა. ე., სხვა სემიტურ ენებთან შედარებით, გამოირჩევა კონსონანტური სისტემის სიმდიდრით. წარმოდგენილია 28 თანხმოვანი: ბაგისმიერი b, m, w, f; ინტერდენტალი ṯ, ḏ; კბილისმიერი ხშული ṭ, ḍ და სპირანტები s, z; ფარინგალიზებული t, ḏ, ṣ, ẓ დაბალი ტემბრისა; წინასასისმიერი ǧ, š; ლატერალი l; ვიბრანტი r; ნუნისმიერი ნაზალი n; პალატალი y; უკანასასისმიერი k; ველარი სპირანტები ḫ, ġ, ნაქისმიერი ხშული' q; ფარინგალი ḥ (ყრუ) და' (მჟღერი); გლოტალი ფშვინვიერი h და c ხშული' (ჰამზა) ხმოვანთა სისტემას ახასიათებს სამი მოკლე (a, u, i) და სამი გრძელი (ā, ū, ī) ფონემა, რ-ებიც ადვილად იცვლიან ტემბრს სხვადასხვა გარემოცვაში. მირეული მორფემა, როგორც წესი, შედგება სამი თანხმოვნისაგან, უფრო იშვიათად — ორი ან — ოთხისაგან. კლასიკური ენისათვის დამახასიათებელია სამი (ზოგჯერ—ორი) ბრუნვა, მამრობითი და მდედრობითი სქესი, სამი რიცხვი (მხოლოობითი, ორობითი და სწორი და ე წ. მსხვრეული მრავლობითი). მსხვრეული მრავლობითი გაცილებით უფრო ხშირად იხმარება, ვიდრე სწორი მრავლობითი. სახელი შეიძლება იყოს: ა) განსაზღვრული („ალ" არტიკლის ან ნათ. ბრუნვაში დასმული მომდევნო სიტყვის საშუალებით) და ბ) განუსაზღვრელი (ნუნაციის საშუალებით) ზმნაში აღსანიშნავია ზმნის ფორმების სუფიქსური (პერფექტივში) და პრეფიქსულ-სუფიქსური (იმპერფექტივში) წარმოება ზმნის გვარი შინაგანი ფლექსიის საშუალებით იწარმოება ზმნის თემები ნაწარმოებია ძირითადი ფორმის შინაგანი ცვლილების საშუალებით. ამ გზით მიღებულია თხუთმეტი ფორმა, რ-თაგან ყველაზე გავრცელებულია: ძირითადი ფორმა და მისი „ნ" და „თ" რეფლექსივები (I, VII, VIII); ინტენსივი თავისი „თ" რეფლექსივით (II, V), კონატივი და მისი „თ" რეფლექსივი (III, VI), და კაუზატივი თავისი რეფლექსივით (IV, X). შესიტყვების მხრივ მნიშვნელოვანია მკვეთრი განსხვავება, რ-იც ნომინალურ და ვერბალურ წინადადებათა შორის არსებობს. ლექსიკონი კლასიკური არაბულისა სიტყვების კოლოსალურ მარაგს შეიცავს: ზოგიერთი ცნების გამოსახატავად რამდენიმე ასი და ზოგჯერ უფრო მეტი სინონიმი მოიპოვება. არაბულმა შეითვისა მცირე რაოდენობა უცხო სიტყვებისა ისეთი ენებიდან, როგორიცაა არამ., ბერძნ., სპარს. და ბოლო დროს — ევრ. ენები. ა. ე. ამჟამად სალიტ. ენას წარმოადგენს არაბ. დიალექტებზე მოსაუბრე მოსახლეობისათვის, რ-ის რაოდენობა 100 მლნ-მდე აღწევს. ეს დიალექტები გავრცელებულია სპარსეთის ყურიდან ატლანტის ოკეანემდე და ორი უმთავრესი ჯგუფისაგან შედგება: 1. აღმ. დიალექტები — ეგვ. სუდანის, სირია-პალესტინის, იორდ., არაბ. ნ.-კ-ის და მის მახლობლად მდებარე კ-ებისა, ერაყისა და შუა აზიის არაბ. მოსახლ. მეტყველება; 2. დას. (მაღრიბული) დიალექტები — მაროკოს, ალჟ., ტუნისის, ლიბიის არაბ. მოსახლ. მეტყველე-

არაბული დამწერლობა.

| მოხაზულობა | | | | სახელწოდება |
|---|---|---|---|---|
| იზოლ. მდგომ. | მარჯვ. გადაბმული | მარცხ. გადაბმული | ორმხრივ გადაბმული | |
| ا | ـا | — | — | ʾალიფ |
| ب | ـب | بـ | ـبـ | ბā |
| ت | ـت | تـ | ـتـ | თā |
| ث | ـث | ثـ | ـثـ | ს̱ā |
| ج | ـج | جـ | ـجـ | ჯīმ |
| ح | ـح | حـ | ـحـ | ჰ̣ā |
| خ | ـخ | خـ | ـخـ | ხā |
| د | ـد | — | — | დāლ |
| ذ | ـذ | — | — | ზ̱āლ |
| ر | ـر | — | — | რā |
| ز | ـز | — | — | ზāჲ |
| س | ـس | سـ | ـسـ | სīნ |
| ش | ـش | شـ | ـشـ | შīნ |
| ص | ـص | صـ | ـصـ | ს̣āდ |
| ض | ـض | ضـ | ـضـ | დ̣āდ |
| ط | ـط | طـ | ـطـ | ტ̣ā |
| ظ | ـظ | ظـ | ـظـ | ზ̣ā |
| ع | ـع | عـ | ـعـ | ʿაჲნ |
| غ | ـغ | غـ | ـغـ | ღაჲნ |
| ف | ـف | فـ | ـفـ | ფā |
| ق | ـق | قـ | ـقـ | კ̣āფ |
| ك | ـك | كـ | ـكـ | ქāფ |
| ل | ـل | لـ | ـلـ | ლāმ |
| م | ـم | مـ | ـمـ | მīმ |
| ن | ـن | نـ | ـنـ | ნūნ |
| ه, ة | ـه | هـ | ـهـ | ჰā |
| و | ـو | — | — | ვāვ |
| ي | ـى | يـ | ـيـ | ჲā |

ლამ-ალიფ: لا, ـلا, لا; თა მარბუტა ة, ـة; ხმოვნები და სხვა ნიშნები ـَ ა; ـُ უ; ـِ ი, ჰამზა ء, სუქūნ ـْ; თაშდīდ ـّ, ვასლა ٱ, მადდა آ, გრძელი ხმოვნები ـَا ā, ـُو ū, ـِي ī, თანვīნ ـًا ან (თანვīნ ფათჰა); ـٌ უნ (თანვīნ დამმა), ـٍ ინ (თანვīნ ქასრა).

ბა; მაღრიბულის ევრ. კილოებია: ანდალუსიური, სიცილიური (დღეს უკვე მკვდარი) და მალტური. მალტურის მსგავსად განკერძოებით დგას აღმოსავლეთში შუა აზიის დიალექტები (კაშკადარიისა და ბუხარის ოლქები), რ-ებიც მესოპოტამიის დიალექტებთან ჩანს დაკავშირებული. გარდა ხსენებული კლასიფიკაციისა, მეცნიერებაში მიღებულია არაბ. დიალექტების დაყოფა სოც. ფენათა შორის არსებული ენობრივი განსხვავების მიხედვით. ამ მხრივ გამოიყოფა სამი დიალექტი: ბ ე დ უ ი ნ ე ბ ი ს, ფ ე ლ ა ჰ ე ბ ი ს ა და ქ ა ლ ა ქ ი ს მ ც ხ ო ვ რ ე ბ ლ ე ბ ი ს ა. მაშინ, როდესაც სამწერლობო ენა მთელ არაბ. აღმოსავლეთს აერთიანებს, დიალექტებს მარტო ვიწრო, ადგილ. მნიშვნელობა აქვს. მხოლოდ უკანასკნელ დროს მოიპოვა ზოგიერთმა დიალექტმა ფართო გავრცელება და ზოგი მათგანი მწერლობაშიც კი შეიჭრა.


არაბული კულტურა. სულთან ჰასანის მეჩეთის ეზო. კაირო.

*ლიტ.*: ლ ე კ ი ა შ ვ ი ლ ი ა., არაბული ზმნის ფორმათა პარადიგმები, თბ., 1953; წ ე რ ე თ ე ლ ი გ., არაბულ-ქართული ლექსიკონი, თბ., 1951; მ ი ს ი ვ ე, Арабские диалекты Средней Азии, т. 1, Тб., 1956; Г р а н д е Б. М., Курс арабской грамматики в сравнительно-историческом освещении, М., 1963; Ю ш м а н о в Н. В., Грамматика литературного арабского языка, Л., 1928; მ ი ს ი ვ ე, Строй арабского языка, Л., 1938; W r i g h t W., A grammar of the Arabic language, Camb., 1971.

*გ. წერეთელი.*

**არაბული კულტურა,** შუა საუკ. კულტურა, რ-იც ჩამოყალიბდა არაბთა სახალიფოში VII—X სს. არაბი და მათ მიერ დაპყრობილი (ახლო და შუა აღმ., ჩრდ. აფრ. და სამხრ.-დას. ევრ.) ხალხების კულტ. ურთიერთზემოქმედების პროცესში. სამეცნ. ლიტ-რაში ტერმ. „ა. კ." იხმარება, როგორც საკუთრივ არაბი, ისე სახალიფოს შემადგენლობაში შემავალი სხვა ხალხების შუა საუკ. არაბულენოვანი კულტ. აღსანიშნავად. არაბ. ნ.-კ-ზე ა. კ-ს წინ უსწრებდა ისლამამდელი არაბების — მომთაბარე და მიწათმოქმედი მოსახლეობის კულტურა. IV—VI სს-ში ა. კ. განიცდიდა ძვ. იემენური, სირიულ-ელინისტური, იუდეველთა და ირან. კულტურების გავლენას. საკუთრივ ა. კ. ჩამოყალიბდა ისლამის აღმოცენებისა (VII ს.) და სახალიფოს შექმნის პერიოდში ა. კ-ის კომპონენტებიდან, საკუთრივ არაბთაგან მომდინარეობს ისლამი, არაბ. ენა და ბედუინური პოეზიის ტრადიციები. მნიშვნელოვანი წვლილი ა. კ-ის განვითარებაში შეიტანეს იმ ხალხებმა, რ-ებმაც მიიღეს ისლამი, ასევე სახალიფოს არამუსლ. მოსახლეობამ (სირიელი ქრისტიანები, იუდეველები, სპარს. ზოროასტრელები და სხვ.). VII ს. დასასრულიდან VIII ს. შუახანებამდე *დამასკთან* ერთად ა. კ-ის განვითარების მთავარი ცენტრები იყო მექა და მედინა არაბეთში, ქუფა და ბასრა ერაყში. აბასიანთა სახალიფოს შექმნის შემდეგ (750) ა. კ-ის ცენტრმა სირიიდან სახალიფოს აღმოსავლეთში, ერაყში (ბაღდადი, დაარსდა 762) გადაინაცვლა. IX—X სს. ა. კ-მ განვითარების უმაღლეს საფეხურს მიაღწია, გაამდიდრა ბევრი ხალხის, კერძოდ, შუა საუკ. ევროპის ხალხების კულტურა და მნიშვნელოვანი წვლილი შეიტანა მსოფლიო კულტ. განვითარებაში. ეს ეხება უპირველეს ყოვლისა ფილოსოფიას, მედიცინას, მათემატიკას, ასტრონომიას, გეოგრაფიას, ფილოლ. და ისტ. დისციპლინებს, ქიმიას, მინერალოგიას. ა. კ-ის ცოდნის დარგების გამოყოფა პირობითია, რადგან მისთვის, ისევე როგორც შუა საუკ. სხვა კულტურებისათვის, ნიშნეულია მეცნიერებათა დაუნაწევრებლობა, მოაზროვნეთა ენციკლოპედიური ცოდნა. ფილოსოფოსი და მათემატიკოსი ხშირად ისტორიკოსი, ექიმი, გეოგრაფი, პოეტიცა და ფილოლოგიც იყო. ა. კ-ის გამდიდრებას ხელს უწყობდა მუსლ. აღმ. ხალხებს შორის კულტ. მონაპოვართა გაცვლის ფართო შესაძლებლობები, გაცხოველებული კავშირი აღმ. და ევრ. ბევრ ქვეყანასთან. აბასიანთა სახალიფოს დაშლამ (X ს. შუა წლები) შეზღუდა ა. კ-ის გავრცელების საზღვრები და თანდათანობით შეამცირა მისი როლი მსოფლიო კულტ. საერთო განვითარებაში. მუსლ. ესპანეთში, რ-იც აბასიანთა სახალიფოს ჯერ კიდევ VIII ს. გამოეყო, დაიწყო ე. წ. არაბ.-ესპ. კულტ. დამოუკიდებელი განვითარება. სახალიფოს აღმ. პროვინციებში IX ს. დასასრულს წარმოიქმნა ირან. კულტ.-ეროვნ. აღორძინების კერები. სპარსულმა ენამ არაბ. შეცვალა თავდაპირველად ლიტ-რასა და პოეზიაში, შემდეგ ზოგიერთ ჰუმანიტარულ მეცნიერებაში (ისტორია, გეოგრ.). არაბ. დარჩა ყურანისა და ზოგიერთი საბუნებისმეტყველო დისციპლინის (მედიცინა, მათემატიკა, ასტრონომია, ქიმია და ფილოსოფია) ენად. ა. კ-ის ცენტრმა გადაინაცვლა სირიაში, ეგვიპტეში, ესპანეთში. ჩრდ. აფრიკაში *ფატიმიდების* (X—XII სს.) და *აიუბიდების* (XII—XIII სს.) დროს გრძელდებოდა ა. კ-ის საუკეთესო ტრადიციების განვითარება მეცნ., ლიტ-რის, ხელოვნ. და მატერიალური კულტ. სხვა სფეროში, თუმცა იგი უკვე ნაკლებ გავლენას ახდენდა მუსლ. აღმოსავლეთის ხალხების საერთო კულტ. პროგრესზე, ვიდრე VIII—X სს. I ნახ-ში. X ს. დასასრულისათვის ბაღდადმა პირველობა კაიროს დაუთმო.

ა. კ-ის მეცნ. და ესთეტ. ტრადიციები არ შეწყვეტილა, მაგრამ XIII ს. II ნახ. ა. კ-ის მოღვაწეთა შემოქმედებაში ჭარბობდა ეპიგონური მიმართულება (კომპილაცია — მეცნიერებაში და მიმბაძველობა — ლიტ-რაში). X—XV სს. განვითარების უმაღლეს საფეხურს მიაღწია არაბულ-ესპანურმა ცივილიზაციამ. მისი ცენტრები იყო კორდოვა, სევილია, მალაგა და გრანადა. დიდი მიღწევები აღინიშნა ასტრონომიაში, მათემატიკაში, ქიმიასა და მედიცინაში. აქ გრძელდებოდა აგრეთვე არაბ. ფილოს. პროგრ. ხაზი. საქვეყნოდ გაითქვეს სახელი ესპ.-მავრიტანული ხუროთმოძღვრებისა და გამოყენებითი ხელოვნების ძეგლებმა (იხ. *მავრიტანული ხელოვნება*). XVI ს. არაბ. ქვეყნები გადაიქცა ოსმალეთის იმპერიის პროვინციებად. ა. კ. დაქვეითდა, თუმცა ამ პერიოდშიც სირიის, ერაყისა და ეგვ. ძვ. კულტ. ცენტრები ტრადიციულად კვლავ იზიდავდნენ მუსლ. სწავლულებს.

ა. კ-ის განვითარების თვისებრივად ახალი პერიოდი იწყება XIX ს. I ნახ-იდან. არაბ. ქვეყნების ეკონ.-პოლიტ. აღორძინების, ეროვნ.-განმათ. მოძრაობის განვითარებისა და დამოუკიდებელი არაბ. სახელმწიფოების ჩამოყალიბების პირობებში იქმნება თანამედროვე ა. კ.

**ზუსტი და საბუნებისმეტყველო მეცნიერებანი.** საბუნებისმეტყველო მეცნიერებათა განვითარების ცენტრი სახალიფოში თავდაპირველად სირ. და ნაწილობრივ სამხრ.-დას. ირან. ტერიტორიაზე იყო. აქ ჩაეყარა საფუძველი ანტ. ავტორების ნაწარმოებთა თარგმნას და კომენტირებას. ეს თარგმანები ხშირ შემთხვევაში ერთადერთი წყარო იყო, რ-ის საშუალებით დას. ევროპა ანტ. კულტურას ეცნობოდა. მაგ., ჰერონის „მექანიკის" და არქიმედეს ბევრი ტრაქტატის მხოლოდ არაბ. თარგმანებმა მოაღწიეს ჩვენამდე. არაბულიდან შემოვიდა ევროპაში ტექ. ბევრი სიახლე (კომპასი, ირიბი იალქანი და სხვ.).

IX ს-იდან მეცნ. და განათლების ცენტრად ბაღდადი იქცა. აქ იქმნება მშენებლობასა, მიწათმზომელობასა და ვაჭრობასთან დაკავშირებული სამეცნ. დარგები. ინტენსიურად ვითარდება ასტრონომია, მათემატიკა, მინერალოგია, აღწერითი გეოგრაფია. ცალკე სახელმწიფოებად სახალიფოს დაშლასთან (X ს.) დაკავშირებით ბაღდადის გვერდით იქმნება ახალი სამეცნ. ცენტრები; დამასკი და ჰალაბი (ალეპო) სირიაში, კაირო — ეგვიპტეში, მარაღა — აზერბაიჯანში, სამარყანდი — შუა აზიაში, ღაზნი — ავღანეთში, აგრეთვე ესპ.-არაბ. კულტ. ცენტრები: კორდოვა, შემდგომ სევილია და გრანადა. სხვადასხვა დროს დიდი სამეცნ. ცენტრები იყო ბუხარა, ისპაანი. კაიროში XI ს. დასაწყისიდან არსებობდა „ცოდნის სახლი", სადაც მუშაობდნენ ასტრონომი იბნ იუნუსი (950—1009), მათემატიკოსი და ფიზიკოსი აბუ ალი იბნ ალ-ჰაისამი (დაახლ. 965—1039). 1004 კაიროში ააშენეს ობსერვატორია. ისლამის ქვეყნებში მ ა თ ე მ ა ტ ი კ ი ს ჩამოყალიბებაზე ანტ. მემკვიდრეობასთან ერთად დიდი ზეგავლენა იქონია ინდ. სამეცნ. ტრადიციამაც; გავრცელდა ინდ. წარმოშობის თვლის ათობითი პოზიციური სისტემა ნულის გამოყენებით. არითმეტიკისადმი მიძღვნილი პირველი ტრაქტატი არაბ. ენაზე დაწერა ალ-ხვარაზმიმ (IX ს.), XV ს. სამარყანდელმა მეცნიერმა ალ-ქაშიმ შემოიღო ათწილადები და შეიმუშავა მათზე მოქმედების წესები, აბუ ლ-ვაფას, ალ-ბირუნის, ომარ ხაიამისა და ალ-ქაშის ნაწარმოებებში დამუშავებულ და სისტემატიზებულ იქნა ნატურალურმაჩვენებლიანი ფესვის ამოღების მეთოდები. დიდია ალ-ხვარაზმისა და ომარ ხაიამის როლი ალგებრის, როგორც დამოუკიდებელი მათ. დისციპლინის, შექმნაში; დიდ ინტერესს იწვევს ძმების „მუსას შვილების" („ბანუ მუსა") გეომ. ტრაქტატი, ასევე მნიშვნელოვანია აბუ ლ-ვაფას, იბნ კურას, აბუ ალი იბნ ალ-ჰაისამის, ომარ ხაიამის, ალ-ტუსის და სხვათა წვლილი გეომ. სხვადასხვა საკითხის დამუშავებაში. ისლამის ქვეყნების მათემატიკოსებმა ბრტყელი და სფერული ტრიგონომეტრია გამოყვეს ასტრონომიისაგან და აქციეს დამოუკიდებელ მათ. დისციპლინად. ალ-ხვარაზმის, ალ-მარვაზის, ალ-ბათანის, ალ-ბირუნის, ალ-ტუსის ნაშრომებში შემოღებულია წრის ექვსივე ტრიგონომ. ხაზი, დადგენილია დამოკიდებულებანი ტრიგონომ. ფუნქციათა შორის, გამოკვლეულია სფერული სამკუთხედების ამოხსნის ყველა შემთხვევა, მიღებულია ტრიგონომ. უმნიშვნელოვანესი თეორემები, შედგენილია ზუსტი ტრიგონომ. ცხრილები.

მნიშვნელოვნად განვითარდა ა ს ტ რ ო ნ ო მ ი ა. თავდაპირველად ითარგმნა და განმარტებულ იქნა პტოლემეს შრომები და ინდ. ასტრონ. თხზულებები — სიდჰანტები; ციურ სხეულთა მოძრაობის მოდელირების ბერძნ. მეთოდებსა და გამოთვლის ინდ. წესებზე დაყრდნობით არაბმა ასტრონომებმა დაამუშავეს ციურ სფეროზე მნათო-


არაბული კულტურა. ამრის მეჩეთი. სვეტებიანი დარბაზი. კაირო.

ბთა კოორდინატების განსაზღვრის ხერხები და აგრეთვე კოორდინატთა სამი ხმარებული სისტემის პირობებში ერთიდან მეორეზე გადასვლის წესები. ასტროლოგიის ტრაქტატებშიაც კი მოიპოვებოდა მნიშვნელოვანი საბუნებისმეტყველო-სამეცნ. ცოდნის ელემენტები. ფართოდ გავრცელდა ზიჯები — სფერული ასტრონ. გათვლითი წესების ცხრილები. ჩვენამდე მოაღწია XIII–XV სს. დაახლ. 100 ზიჯიმ. ხალიფა მამუნის (IX ს.) დროს დედამიწის სფეროს სიდიდის განსასაზღვრავად გაზომილ იქნა მერიდიანის გრადუსის ხაზოვანი სიგრძე.

გრძელდებოდა ანტ. მექანიკის მემკვიდრეობის შემდგომი დამუშავება (იბნ კურას ტრაქტატი ბერკეტიანი სასწორის-კორასტუნის შესახებ, ალ-ბირუნის, ომარ ხაიამის, ალ-ხაზინის ტრაქტატები ლითონთა და მინერალთა კუთრი წონების შესახებ).

ბევრი მეცნიერი მუშაობდა მინერალოგიაში (ალ-ბირუნი, ალ-ხაზინი, ალ-რაზი). ცნობები ფიზიკიდან, კერძოდ, ატმოსფეროს ფიზიკიდანდა გეოფიზიკიდან, მოიპოვება ალ-ბირუნის „მასუდის კანონსა“ და „მინერალოგიაში“, იბნ სინას „ცოდნის წიგნში“. აბუ ალი იბნ ალ-ჰაისამის „ოპტიკა“ კი ფართოდ იყო ცნობილი ევროპაში. დიდ წარმატებას მიაღწია მედიცინამ, იბნ სინას „სამკურნალო მეცნიერების კანონი“ დიდი ხნის განმავლობაში იყო სამედიც. პრაქტიკის სახელმძღვანელო წიგნი როგორც შუა საუკ. აღმოსავლეთში, ისე დას. ევროპაშიც.

**გეოგრაფია.** არაბ გეოგრაფთა და მოგზაურთა მრავალრიცხოვანი და ჟანრობრივად მრავალფეროვანი გეოგრ. ნაწარმოებები შეიცავენ არა მარტო მთელი მუსლ. სამყაროს, არამედ სხვა ქვეყნების (ევრ., ჩრდ. და ცენტრ. აფრ., აზიის) გეოგრ. აღწერილობასაც. ამ მხრივ არაბ. გეოგრ. ლიტ-რას ბადალი არ მოეპოვება შუა საუკ. გეოგრაფიაში. იგი მეტად მნიშვნელოვანი და ხშირად ერთადერთი წყაროა შუა საუკ. მრავალ ხალხთა შესასწავლად. მიუხედავად იმისა, რომ არაბმა გეოგრაფებმა დიდძალი რეალური ცნობები მოიპოვეს დედამიწის გეოგრ. შესახებ, ისინი სამყაროს მაინც პტოლემეს თვალით ხედავდნენ, მის თეორ. პრინციპებს აღიარებდნენ, იმეორებდნენ პტოლემეს რუკებს ან მიმართავდნენ სქემატურ რუკებს, რ-ებიც ძვ.ირან. პროტოტიპებიდან გადმოჰქონდათ.

არაბთა ისლამამდელი გეოგრ. წარმოდგენები ასახულია ძვ. პოეზიასა და ყურანში. VIII–IX სს. მიჯნაზე ითარგმნა და გადამუშავდა ანტ. ავტორების, განსაკუთრებით კი პტოლემეს, ასტრონ.-გეოგრ. შრომები, რამაც საფუძველი დაუდო არაბ. მეცნ. გეოგრაფიას, რ-შიც გამოყენებულია სფერული ასტრონ. გაანგარიშების წესები და ცხრილები. ალ-ბათანისა და ალ-ხვარაზმის შრომებთან ერთად არაბ. გეოგრ. ამ დარგის უმაღლესი მიღწევა ალ-ბირუნის ასტრონ.-გეოგრ. და გეოდ. შრომებია. IX ს-ში გამოჩნდა აღწერილობითი გეოგრ. პირველი ნიმუშები [იბნ ხორდადბეჰის (დაახლ. 820—დაახლ. 912/913), კუდამა იბნ ჯაფარის (X ს. I ნახ.), ალ-იაკუბის (გარდ. 897 ან 905)] და მოგზაურობათა აღწერილობანი, რ-ებიც შეიცავდნენ როგორც ფანტასტ., ისე რეალურ ცნობებს სახალიფოს გარეშე ქვეყნებისა და ხალხების შესახებ (აბუ ზაიდ ალ-სირაფის კრებ., X ს.; ბუზურგ იბნ შაჰრიარის და სხვათა თხზ.). მოგზაურობათა აღწერის ჟანრი შემდეგშიაც ვითარდებოდა [იბნ ფადლანის, X ს., აბუ დულაფის, X ს. ჩანაწერები; მოგზაურობათა დღიურები აბუ ჰამიდ ალ-ღარნატისა (გარდ. 1170), იბნ ჯუბაირისა (გარდ. 1217), იბნ ბატუტასი (1304—1377), პატრიარქ მაკარიოს ანტიოქიელის რუსეთში მოგზაურობის აღწერილობა].

არაბ. გეოგრ. ლიტ-რის აყვავება X ს. ემთხვევა. განსაკუთრებით მნიშვნელოვანი იყო მუსლ. სამყაროს სავაჭრო გზებისა და მხარეების აღწერილობისადმი მიძღვნილი შრომები, რ-ებიც უხვად შეიცავდნენ გეოგრ. და ისტ.-კულტ. ცნობებს [ალ-ისტახრის, იბნ ჰაუკალის (X ს.), ალ-მუკადასის (946/947 — დაახლ. 1000) შრომები], XI–XIV სს-ში აღმოცენდა ჟანრები გეოგრ. ლექსიკონებისა და სამყაროს ზოგადი აღწერილობისა — კოსმოგრაფიისა, რ-ებშიც შეჯამებული იყო ადრე დაგროვილი გეოგრ. მასალა. მაგ., სიტყვარები იაკუთისა (1179—1229), ალ-ბაქრისა (გარდ. 1094), კოსმოგრაფიები ალ-ყაზვინისა (გარდ. 1283), ალ-დიმაშკისა (გარდ. 1327), აბუ-ლ-ფიდასი.

ალ-იდრისის (1100—1165 ან 1161) თხზ., რ-იც 70 რუკას შეიცავდა, შუა საუკ. ევროპაში საუკეთესო გეოგრ. ტრაქტატად იყო მიჩნეული. მუსლ. აღმოსავლეთის აღწერის გარდა, იგი შეიცავს სხვადასხვა ცნობებს დას. და`აღმ. ევრ. ხალხთა და ქვეყანათა შესახებ. გეოგრ. შემდგომი განვითარება უმთავრესად ვრცელი კომპილაციების შექმნისა და ცალკეული ქალაქებისა და ქვეყნების ისტ.-ტოპოგრ. აღწერის გზით წარიმართა (მაგ., ალ-მაკრიზის თხზ.). მეტად მნიშვნელოვანია ალ-ნუვაირის, ალ-უმარისა, ალ-კალკაშანდისა და სხვათა თხზულებების გეოგრ. ნაწილები. არაბ. გეოგრ. მეცნიერების დიდი შენაძენი იყო ვასკო და გამას ლოცმანის იბნ მაჯიდის (XV ს.), აგრეთვე ალ-მაჰრის შრომები (XVI ს.), რ-ებშიც განზოგადებული იყო არაბ. საზღვაოსნო თეორია და მრავალსაუკუნოვანი პრაქტ. გამოცდილება.

**ფილოსოფია.** არაბ. ფილოსოფიას არსებითად ისლამთან ერთად ჩაეყარა საფუძველი. პირველი მუსლ. სპეკულაციური თეოლოგები — მუთაზილიტები — ღმერთთან, სამყაროსთან და ადამიანთან დაკავშირებული „დიადი საკითხების“ განხილვამ აზიარა ანტ. ფილოსოფიას. შექმნა ე. წ. მუსლ. რაციონალიზმი. ამ მიმართულებას დაუპირისპირდნენ ორთოდოქსალური მუსლ. თეოლოგიის წარმომადგენლები — მუთაქალიმები, რ-ებიც ებრძოდნენ როგორც არაისლამურ, ისე საერთოდ ანტირელიგ. იდეებს.

არაბ. ფილოსოფია განსაკუთრებით ვითარდება IX–XI სს-ში, მაგრამ ამ პერიოდში დამახასიათებელია ის, რომ იგი ყურანის თვალსაზრისით განიხილავს არა მხოლოდ ანტ., არამედ მთელ საკაცობრიო აზროვნებას. ყურანსავე ეყრდნობა, თუმცა ზოგჯერ ფორმალურად, შუა საუკ. არაბ. პროგრ. და მატერიალისტური მიმდინარეობები. IX ს-იდან იწყება ბერძენ ფილოსოფოსთა, უპირველეს ყოვლისა, *არისტოტელეს* ინტენს. ათვისება. IX–XI სს-ში არისტოტელეს ცნობილი კომენტატორები და მიმდევრები იყვნენ ალ-ქინდი, *ალ-ფარაბი* და *იბნ სინა*. ალ-ქინდი, რ-მაც პირველად აამეტყველა არისტოტელე არაბ. ენაზე, ძირითადად მის მატერიალ. ტენდენციებს ავითარებს და ხაზს უსვამს საბუნებისმეტყველო და ზუსტი მეცნ. მნიშვნელობას ფილოსოფიისათვის; მიჩნეულია, რომ ალ-ქინდი რ. *ბეკონის* შთაგონების წყარო იყო. ალ-ფარაბი ავითარებდა ალ-ქინდის ენციკლოპედიურ ტრადიციას და ცდილობდა თავის ფილოს. სისტემაში გაეერთიანებინა არისტოტელეს მოძღვრება და ნეოპლატონიზმი. არაბ. ფილოს. მწვერვალია ალ-ფარაბის მოწაფე აბუ ალი იბნ სინა. ამ მოაზროვნეთა წყალობით არაბ ფილოსოფიაში არისტოტელე ავტორიტეტად იქცა. მისმა არაბმა მიმდევრებმა უდიდესი გავლენა მოახდინეს ევრ. ფილოსოფიასა და თეოლოგიაზე. მათ შუამავლის როლი ითამაშეს საკაცობრიო აზროვნების ისტორიაში: არისტოტელეს ქმნილებებს შუა საუკ. ევროპა არაბი მოაზროვნეების საშუალებით გაეცნო. ამ პერიოდის პროგრ. მოაზროვნეთა შორის აღსანიშნავია „სიბრმავისა და სიმარტოვის ტყვე“, სირ. პოეტი-ფილოსოფოსი, ანტიკლერიკალი აბუ ლ-ალა ალ-მაარი (979—1058).

პარალელურად ვითარდება მუსლ. სქოლასტიკის ორთოდოქსალური ხაზი, რ-იც ალ-აშარის სახელთან არის დაკავშირებული და ანტ. ფილოს. წინააღმდეგ ბრძოლაში მუთაქალიმების ტრადიციას აგრძელებს. ვითარდება აგრეთვე მისტ. მიმართულება *სუფიზმი*, რ-შიც ნეოპლატონისტურ საწყისებთან ერთად ძვ. ინდური და ირანული კულტ. ელემენტებიც გვხვდება. სუფიზმთან ახლოს იდგნენ სპარს. პოეტები *ომარ ხაიამი* და ჯალალ ალ-დინ რუმი. ორთოდოქსალური ისლამური ფილოს. და ანტ. კულტ. ორთაბრძოლაში ისლამის გამარჯვების სულისჩამდგმელი იყო *ალ-ღაზალი*. მან მუსლ. ორთოდოქსალიზმს სუფიზმიც დაუმორჩილა. ამის შემდეგ XII–XIII სს-ში აღმ. არაბ. ქვეყნებში არაორთოდოქსალური ფილოს. წინააღმდეგ იქმნება ძლიერი ოპოზიცია, ფილოსოფოსებს დევნიან, სიტყვა „ფილოსოფოსი“ სააუგო სიტყვად იქცევა.



არაბული კულტურა. ალ-ჰაქიმის მეჩეთის მინარეთი. X–XI სს. კაირო.

XII ს-იდან არაბ ფილოს. ცენტრი დასავლეთში, არაბ. ესპანეთში, ინაცვლებს. აქ პირველ დიდ ფილოსოფოსად ითვლება არისტოტელეს კომენტატორი, რაციონალისტი იბნ ბაჯა; მუსლ. თეოლოგები მას ათეისტად მიიჩნევდნენ. იბნ ბაჯას რაციონალიზმი განავითარა *იბნ ტუფაილმა*, რ-მაც შექმნა დეისტური (იხ. *დეიზმი*) მოძღვრება ბუნებრივი რელიგიის შესახებ. დას. არაბ. ფილოს. უდიდესი წარმომადგენელია იბნ რუშდი (ავეროესი). იგი ავითარებდა არისტოტელეს ფილოს. მატერიალ. ელემენტებს და ებრძოდა რელიგ. დამცველს ალ-ღაზალის. იბნ-რუშდის მოძღვრებამ ჭეშმარიტების ორმაგი ბუნების შესახებ მნიშვნელოვანი კვალი დაამჩნია ქრისტ. ფილოსოფიას (იხ. *ავეროიზმი*). არაბ. ფილოსოფიამ ებრაული ფილოს. დიდი გავლენაც განიცადა.

*ლიტ.*: История философии, т. 1, М., 1957; Крымский А. Е., История арабов и арабской литературы светской и духовной, ч. 1—2, М., 1911—12; Boer T. J. de, Geschichte der Philosophie im Islam, Stuttg., 1901; Horten M., Die philosophischen Systeme der spekulativen Theologen im Islam, Bonn, 1912; O'Leary L., Arabic thought and its place in history, L., 1954. *ნ. კილაძე.*



არაბული კულტურა. ლა-ჰირალდის მეჩეთი სევილიაში. (1171--72).

**ისტორიული მეცნიერება.** არაბ. (არაბულენოვანი) ისტორიოგრაფია, როგორც დამოუკიდებელი დისციპლინა, გამოიყო VIII–IX სს. მიჯნაზე. ისტ. შინაარსის პირველი ჩანაწერები განეკუთვნება VII ს. დასასრულს. შუა საუკ. არაბ. ისტორიოგრაფია ემყარება მსოფლიო ისტ. პროცესის თეოლ. გაგებას, როგორც ღვთის ნება-სურვილის განხორციელებას ადამიანთა მოდგმის მიმართ. ამავე დროს იგი აღიარებს ადამიანის პასუხისმგებლობას საკუთარი ქცევისათვის და ისტორი-



არაბული კულტურა. აქლემების ჯოგი. ალჰარირის «მაკამების» მინიატიურა. მხატვარი იაჰია იბნ მაჰმუდი.

კოსის ამოცანად თვლის ისტ. გამოცდილების შესწავლას. ისტ. დიდაქტ. მნიშვნელობის იდეა, რ-იც აღიარა მუსლ. ისტორიკოსების უმრავლესობამ, განსაკუთრებით მკაფიოდ ჩამოაყალიბა იბნ მისკავაიჰმა (გარდ. 1030). არაბი ისტორიკოსები ვერ გასცდნენ ისტ. თხრობითობას, მხოლოდ იბნ ხალდუნმა (1332—1406) სცადა გადმოეცა ისტ. მოვლენები მათს მიზეზობრივ კავშირში, შეიმუშავა ორიგინ. მოძღვრება კაცობრიობის განვითარების საერთო კანონების შესახებ.


არაბული კულტურა. ზუბაიდას მავზოლეუმი. ბაღდადის მახლობლად.

პროფესიონალი არაბი ისტორიკოსების წინამორბედნი იყვნენ საგვარეულო ნუსხებისა და ზეპირი გადმოცემების შემკრებნი. არაბ. ისტორიოგრაფიის დაწყებითი პერიოდის გამოჩენილი წარმომადგენელია მუჰამად ალ-ზუჰრი (გარდ. 741/42). მან ერთ-ერთმა პირველმა ჩაწერა თქმულებები მაჰმადის ლაშქრობის შესახებ. იბნ ისჰაკს (დაახლ. 704—768) ეკუთვნის პირველი დიდი ისტ. თხზულება არაბ. ენაზე (ძვ. წინასწარმეტყველების ისტორია და მაჰმადის ცხოვრების აღწერა). ასევე მნიშვნელოვანია ალ-ვაკიდის (747—823), იბნ სადის (გარდ. 845) შრომები; იბნ საიდ ალ-ნასის, ნურ ალ-დინ ალ-ჰალაბის და სხვ. გვიანდ. კომპილაციები. მათ უერთდება აგრეთვე შუა საუკ. პოპულ. ჰაგიოგრაფიული ლიტ-რა, ფანტასტ. მოთხრობები წინასწარმეტყველებისა და მუსლ. წმინდანების შესახებ.

VIII ს. II ნახ. და IX ს. შუა წლებში შეიქმნა ცალკეული მოვლენების ამსახველი ისტ. შრომები, არაბთა დაპყრობებისა და სამოქალაქო ომების შესახებ, რ-ებსაც სახალიფოში ადგილი ჰქონდა VII—VIII სს. დასაწყისში. არაბული ისტორიოგრ. ცენტრი გახდა ერაყი. IX ს. II ნახ-ში შეიქმნა განმაზოგადებელი ხასიათის თხზულებანი, რ-ებიც შეიცავდნენ მოვლენების გაბმულ თხრობას. ამ რიგის ავტორებიდან მნიშვნელოვანია ალ-ბალაზურის (დაახლ. 820 — დაახლ. 892), აბუ ჰანიფა ალ-დინავარის (გარდ. დაახლ. 895) და ალ-იაკუბის შრომები მსოფლიო ისტორიაში, რ-იც იქცა ისტორიოგრ. წამყვან ჟანრად მისი აყვავების პერიოდში. ეს შრომები შედგენილია ხშირად ანალების ფორმით. ასეთებია: ალ-ტაბარის (838 ან 839—923) მრავალტომიანი ნაშრომი „წინასწარმეტყველთა და მეფეთა ისტორია“, ალ-მასუდის (გარდ. 956 ან 957), ჰამზა ალ-ისფაჰანის (გარდ. X ს. II ნახ.), იბნ მისკავაიჰის, მოგვიანებით იბნ ალ-ასირის (1160—1233 ან 1234), იბნ ხალდუნის მსოფლიო ისტორიები. X ს. II ნახ. ისტორიოგრაფიაში აბასიანთა სახალიფოს დაშლის შედეგად წარმოქმნილ დამოუკიდებელ სახელმწიფოებში შეიქმნა დინასტიური და ადგილ. ქრონიკები, რომელთა ავტორები არიან ძირითადად სასახლის ისტორიოგრაფები (მოხელე-მდივნები, ვეზირები) და არა ისტორიკოსი-სწავლულები. განვითარდა ბიოგრ. ქრონიკები, რ-ებიც ეძღვნება მოხელეების ცხოვრებას, ასევე ცალკეული


არაბული კულტურა. მუთავაქილის მეჩეთის მინარეთი. სამარა. X ს.

ქალაქების, ოლქების, პროვინციების ისტორიას. მაგ.: ალ-აზრაკის (გარდ. დაახლ. 858) — მექის ისტორია, იბნ აბუ ტაჰირ ტაიფურის (819/20—893) — ბაღდადის ისტორია, იბნ აბდ ალ-ჰაქამის (დაახლ. 798—871) — ეგვ. ისტორია, აბდ ალ-მალიქ იბნ ჰაბიბის (დაახლ. 796—853)—მუსლ. ესპ. ისტორია. განსაკუთრებით აღსანიშნავია იემენელი ისტორიკოსის ალ-ჰამდანის(გარდ. X ს. II ნახ.) ისტ. ენციკლოპედია, რ-შიც შეკრებილია ცნობები სამხრ. არაბ. გენეალოგიის, ისტ., არქეოლ., გეოგრ. და ლიტ-რის შესახებ. უფრო გვიანდ. პერიოდში ამ ტიპის თხზულებებში მთავარი ყურადღება ექცევა ადგილ. პოლიტიკურ, რელიგიურ და კულტ. მოღვაწეთა ბიოგრაფიებს. ბევრ ასეთ თხზულებაში ანალები შეერთებულია პოლიტ. ბიოგრაფიასთან. ასეთებია: ალ-ხატიბ ალ-ბაღდადის (1002—71) ბაღდადის ისტორია, ალ-კალახნისის (გარდ. 1160) და იბნ ასაქირის (1106—1176) დამასკის ისტორია, იბნ ალ-ადიმის (1192—1262) ჰალაბის (ალეპოს) ისტორია, იბნ ალ-ხატიბის (1313—1374) გრანადის ისტორია. XV—XVI სს. არაბ. ისტორიოგრაფიაში წამყვანი ადგილი ეკავათ ეგვ. ისტორიკოსებს — მამლუქების ისტორიის, ისტ. ენციკლოპედიის (ალ-ნუვაირი, 1279—1332), მსოფლიო ქრონიკების (იბნ ალ-ფურატი, 1334—1405) ავტორებს, ასევე ისტორიკოს-პოლიგისტორებს: ალ-მაკრიზის (1364—1442), ალ-აინის (1361—1451), აბუ ლ-მაჰასინ იბნ თაღრიბარდის (1409 — ან 1410 — 1470), ალ-სუიუტის (1445—1505), რ-თაც დაგვიტოვეს მრავალტომიანი თხზულებები ეგვ. პოლიტიკური, სოც.-ეკონ. და კულტ. ისტორიის შესახებ.

არაბ. ისტორიოგრაფიაში ერთ-ერთი წამყვანი ადგილი უკავია საკუთრივ ბიოგრ. ლიტ-რას: იაკუთის, იბნ ხალიქანის (1211—1282), ალ-საფადის (1296/97 — 1363) ბიოგრ. ლექსიკონები; ფილოს., მედ., საბუნებისმეტყველო მეცნიერებათა მოღვაწეების ბიოგრ. კრებულები — იბნ ალ-კიფტის (1172—1248), იბნ აბუ უსაიბიას (1203—1270) და სხვ. ისტ. თხზულებებს არაბ. ენაზე წერდნენ არა მარტო არაბ. ქვეყნებში, არამედ მუსლ. აღმოსავლეთის სხვა ქვეყნებშიც: ინდოეთში, ირანში, ოსმალეთში და აღმ. აფრიკაში. ოსმალთა ბატონობის ეპოქა (XVI—XX სს. დასაწყისი) ძირითადად წარმოდგენილია მსოფლიო და ადგილ. ისტორიების ეპიგონური კომპილაციებით, ბიოგრ. და ისტ.-ბიოგრ. კრებულებით.

შუა საუკ. არაბ. ისტორიოგრაფიაში უხვი ცნობები მოიპოვება საქართველოს შესახებ.

**ლიტერატურა.** არაბ. ლიტ-რის ისტორია იწყება V ს. დასასრულიდან. წინაისლამური, ე. წ. ჯაჰილიის ხანის (500—622) არაბ. პოეზია ზეპირი გზით ვრცელდებოდა. იგი ჩაიწერეს VII—X სს-ში. ერთ-ერთი უძველესი კრებულია „ალ-მუალლაკათი“—ისლამამდელ პოეტთა შვიდი რჩეული *კასიდა*. მის შედგენას ტრადიცია მიაწერს ჰამად რავის (VIII ს.), თუმცა უკანასკნელ ხანს აღმოჩენილი საბუთების მიხედვით (მ. კისტერი) ჩანს, რომ იგი უფრო ადრე (VII ს.) უნდა იყოს შედგენილი სხვის მიერ. კასიდათა ავტორებია *იმრა ლ-კაისი, ტარაფა, ზუჰაირი, ამრ იბნ ქულსუმი*, ჰარის იბნ ჰილიზა, *ანთარა, ლაბიდი;* მათ სხვა კრებულებიდან უმატებენ *ალ-აშას, ალ-ნაბიღას,* აბიდ იბნ ალ-აბრასის სამ კასიდას. თითოეული კასიდა არაბ. პოეზიის კლასიკურ ნიმუშად ითვლება. ძვ. არაბ. პოეზიის თემებია: ჰიჯა—სატირა—მტრის ან მეტოქის გაკილვა, რისა—გლოვის ლექსი—დატირილი, მადჰი—ხოტბა, ფახრი — საკუთარი თავის ან ტომის შექება, ვასფი — ბუნებისა ან ცხოველთა აღწერა, ნასიბი — უდაბნოში მიტოვებულ კარვის ნაშთებთან შეჩერება და გარდასული სიყვარულის გახსენება, ტარდი — ნადირობის აღწერა, ჰიქმა — ფილოს. ან დიდაქტ. სენტენციები, მათი უმეტესობა ხშირად მრავალპლანიანი პოეტური ნაწარმოების კასიდის ფორმაში ერთიანდება. გარდა კასიდისა, არსებობდა მცირე ფორმის პოეტური ნაწარმოებიც — კიტა. არაბებმა შექმნეს ლექსთწყობის საკუთარი სისტემა (იხ. *არუდი;* იგი დაადგინა ალ-ხალილმა; გარდ. 790), რ-იც შეითვისა აღმ. სხვა ხალხთა (სპარს., თურქ. და სხვ.) პოეზიამაც. ენა ძვ. არაბ. პოეზიისა, რ-საც სხვადასხვა ტომის პოეტები ქმნიდნენ, ერთიანია და დიალექტ. სხვადასხვაობას არ ასახავს, გამოირჩევა მდიდარი ლექსიკითა და დახვეწილი სტილით. ამ ეპოქის უპირველეს პოეტად არაბები იმრა ლ-კაისს მიიჩნევენ. ზოგი მკვლევარი მას მიაწერს კასიდის მოდელის ჩამოყალიბებას. იმრა ლ-კაისის კასიდა, რ-იც მუალაკათა რიცხვს ეკუთვნის, შემდეგდროინდელი კასიდების ნიმუშად იქცა. ტარაფას მუალაკა გამოირჩევა გრძნობების სიძლიერითა და ფილოს. სიღრმით. ჰარის იბნ ჰილიზასა და ამრ იბნ ქულსუმის მუალაკები დაკავშირებულია ბაქრისა და თაღლიბის ტომებს შორის ატეხილ ე. წ. ორმოცწლიან ომთან. განსაკუთრებული ექსპრესიით გამოირჩევა ამრ იბნ ქულსუმის მუალაკა. მგოსნისა და ლეგენდარული გმირის ანთარას შემოქმედებას ახასიათებს ფაქიზი ლირიზმის შერწყმა საგმირო მოტივთან. ზუჰაირი ხოტბებში თავისი ტომის ღვაწლმოსილ წევრებს განადიდებს. მის აფორიზმებს პესიმ. იერი დაჰკრავს. ბედუინთა მორალური იდეალებისა და სიბრძნის გამომხატველია ლაბიდის შემოქმედება. ერთ-ერთმა პირველმა კარის მეხოტბემ ალ-ნაბიღა ალ-ზუბიანიმ თავისი დახვეწილი კასიდებით ღრმა კვალი დაამჩნია არაბ. პოეზიას. იშვიათი ზეგავლენის ძალა ჰქონდა მოხეტიალე პოეტის ალ-აშას სახოტბო კასიდებს. იგი *ხამრიას* ერთ-ერთი პირველი ბრწყინვალე შემოქმედია. ოსტატური, მწვავე სატირების ავტორია ალ-ჰუტაია. პოეტმა ქალმა ალ-*ხანსამ* მთელი თავისი შემოქმედება მიუძღვნა რისას ჟანრს. ქრისტიანი ადი იბნ ზაიდის ლექსებში ღვინის მოტივი ერწყმის მსჯელობას ამქვეყნიერების ამაოებაზე. ე. წ. „უდაბნოს პოეტები“ ალ-*შანფარა* და *თააბატა შარანი* უკიდურესი ინდივიდუალიზმის წარმომადგენლებად გვევლინებიან; მათთვის უცხოა სხვა მგოსანთათვის დამახასიათებელი ტომობრივი პატრიოტიზმი (ალ-შანფარას „არაბთა ლამიის“ პოლ. თარგმანი ა. მიცკევიჩის „ფარისს“ დაედო საფუძვლად). ამ ეპოქის პოეტურმა თემატიკამ და ტექნიკამ ღრმა კვალი დაამჩნია არაბული პოეზიის ისტორიას, განსაზღვრა მისი მიმართულება და თავისებური სახე. მომდევნო თაობებმა იგი კლასიკურ ნიმუშად მიიჩნიეს. დაკანონდა კასიდის პირობითი ფორმა და შინაარსი. წინაისლამურ ხანაში ზეპირი გზით ვითარდებოდა პროზაც. აღსანიშნავია „აიამ ალ-არაბი“ — ნაწილობრივ ისტ., ნაწილობრივ ზღაპრული თქმულებები არაბთა საგმირო საქმეებზე (ჩაწერილია VIII—X სს.).

VII ს. არაბეთში გავრცელდა და ოფიციალურ რელიგიად იქნა აღიარებული ისლამი. მუსლიმთა საღვთო წიგნი ყურანი წერილობით ფიქსირებული პირველი პროზაული ძეგლია, იგი დაწერილია ძირითადად გარითმული პროზით (საჯი) მან უდიდესი გავლენა მოახდინა არაბთა პროზაული ლიტ. სტილის ჩამოყალიბებაზე. ისლამის გამოჩენას მნიშვნელოვანი კვალი არ დაუმჩნევია ამ ეპოქის არაბ. პოეზიაზე. შეიცვალა მხოლოდ ხოტბის ობიექტი. ჰასან იბნ საბითი, ქაბ იბნ ზუჰაირი და სხვ. ხოტბებს უძღვნიან მაჰმად მოციქულს. ყურანის შესწავლის საფუძველზე განვითარდა თეოლოგია,


არაბული კულტურა. ე. წ. ბაღდადის კარიბჭე. 772. რაკის ნაქალაქარი.



არგენტინა
ეკონომიკური
დამუშავებითი მრეწველობა
შავი მეტალურგია
ფერადი მეტალურგია
მანქანათმშენებლობა და ლითონდამუშავება
ქიმიური მრეწველობა
ნავთობისა და ნავთობქიმიური
ცემენტისა
საფეიქრო და ხეტყისა
ცელულოზა-ქაღალდისა
საფეიქრო
ტყავ-ფეხსაცმელისა
კვებისა
სასაკლაო და მაცივრები
სხვადასხვა
წიაღისეულის მოპოვება
მურა ნახშირი
ნავთობი
ბუნებრივი აირი
Fe რკინის მადანი
Mn მანგანუმის მადანი
W ვოლფრამის მადანი
Cu სპილენძის მადანი
U ურანის მადანი
პოლიმეტალური მადანი
Sn კალის მადანი
Be ბერილიუმიანი მადანი
S გოგირდი
სოფლის მეურნეობა
საძოვრული მესაქონლეობა
მარცვლეულის მეურნეობა, ზეთოვანი კულტურები, მინდვრული ბალახთესვა და სახორც-სარძეო მეცხოველეობა
საპლანტაციო მეურნეობა (უმთავრესად ტექნიკური კულტურები)
მებაღეობა და მევენახეობა
საგარეუბნო მეურნეობა (მებოსტნეობა და სარძეო მეცხოველეობა)
გამოუყენებელი და ნაკლებგამოყენებული მიწები
ტყე
მშრალი ტყე
გავრცელების არეალები
თბოელექტროსადგურები
ჰიდროელექტროსადგურები
ნავთობსადენები
აირსადენები
ბამბა
შაქრის ლერწამი
ტუნგი
ბრინჯი
იერბა-მატე (პარაგვაული ჩაი)
ჩაი
თამბაქო
მსხვილი რქოსანი საქონელი
ცხვარი
კებრაჩო
ბუენოს-აირესი
მონტევიდეო
ასუნსიონი
როსარიო
კორდოვა
ლა-პლატა
მარ-დელ-პლატა
ბაია-ბლანკა
მენდოსა
ტუკუმანი
1:15 000 000
1:30 000 000

მუსლ. სამართალი, რიტორიკა, სტილისტიკა, გრამატიკა.

შემდეგ ეპოქას ზოგი ომაიანთა ხანას (661—750), ზოგი ექსპანსიის (622—750) ან ადრინდ. შუა საუკ. პერიოდს (661—750) უწოდებს. ამ ეპოქის პოეზიაში ორი მიმდინარეობა ალინიშნება: ერთი დაკანონებული პოეტური ტრადიციების გაგრძელებას წარმოადგენს; მეორე მცირე ფორმის სატრფიალო ლექსებს ავითარებს (*ღაზალი*). შეიქმნა ორი ახალი ჟანრი: ე. წ. „პოლიტიკური პოეზია", რ-იც ომაიანთა დინასტიის ინტერესებს ემსახურება, და სატრფიალო ლირიკა (ადრე სატრფიალო მოტივი ჩვეულებრივ ნასიბის სახით იყო წარმოდგენილი კასიდაში). ტრად. ფორმებში თავს იჩენს ახალი თემატიკა. კასიდაში საკმაოდ დიდ ადგილს იკავებს ლაშქრობის, საჭურვლის, ციხე-სიმაგრეთა აღწერა. „პოლიტიკურ პოეზიას" აკუთვნებენ *ალ-ახტალის, ალ-ფარაზდაკის, ჯარირის* ხოტბებსა და სატირებს. ხოტბებში ისინი განადიდებენ ომაიანებს, სატირებში განაქიქებენ ომაიანთა მტრებსა და მოქიშპე არაბ. ტომებს. მათ პოეზიაში ახალი ძალით აღორძინდა ძვ. არაბ. ტომობრივი პატრიოტიზმი. დიდი საზ. რეზონანსი პოვა ლიტ. პაექრობამ ალ-ფარაზდაკსა და ჯარირს შორის, რ-შიც მონაწილეობდა ალ-ახტალიც — ამ ეპოქის ღვინის პოეზიის უდიდესი წარმომადგენელი. სატრფიალო ლირიკაში ორი მიმართულება შეინიშნება: ქალაქური, რ-იც ხორციელ სიყვარულს უმღერის და რეალისტური ტენდენციით გამოირჩევა (*უმარ იბნ აბუ რაბია*, „არაბთა შორის სიყვარულის უდიდესი მომღერალი"), და ბედუინური, ე. წ. „უზრიული", რ-იც ერთადერთი სატრფოსადმი წმინდა სიყვარულსა და უიღბლო შეყვარებულებს აღწერს. ამ მიმართულების წარმომადგენლებია *ჯამილი* და *მაჯნუნად* წოდებული ლეგენდარული კაის იბნ მულავაჰი. ჯამილი, მისი სატრფო ბუსაინა, კაისი და ლეილა შეყვარებულ წყვილთა საზოგადო სახელებად იქცა. არაბულიდან იგი სპარს. ლიტ-რაში შევიდა (ნიზამის „ლეილი და მაჯნუნი"), აქედან კი — ქართულში (თეიმურაზის „ლეილ-მაჯნუნიანი"). უზრიული სიყვარული არაბ. კულტ. ისტორიაში სულიერი სიყვარულის სინონიმად, ლიტ-რისა და ფილოს. კლასიკურ თემად იქცა. ამ თემამ ევრ. ლიტ-რაშიც შეაღწია (ჰაინეს „აზრა").

აბასიანთა ხანაში, VIII ს. შუა წლებში, იწყება მძლავრი კულტ. აღმავლობა; იგი არაბ. ლიტ. ისტორიაში შევიდა „ოქროს ხანის", „კლასიკური პერიოდის" (750—1055) სახელწოდებით (პერიოდი 1055—1258 ცნობილია როგორც შემდგომკლასიკური ან „ვერცხლის ხანა"). კულტ. საგანძურში არაბებთან ერთად ამ დროს მნიშვნელოვანი წვლილი შეაქვთ სპარსელებს, ებრაელებს, სირიელებს და სხვ. ეს ეპოქა ხასიათდება ა. ა-ის სხვა ხალხთა კულტ. ტრადიციებთან სინთეზით. განსაკუთრებით აღსანიშნავია ბერძნ. ფილოს. და მეცნ., სპარს. კულტ. და ცივილიზაციის გავლენა. არამეულიდან ითარგმნება დიდ ბერძენ მეცნიერთა, ფილოსოფოსთა, ექიმთა, მათემატიკოსთა: არისტოტელეს, პლატონის, ევკლიდეს, პტოლემეს, ჰიპოკრატეს, გალენოსის თხზულებები. არაბები ეცნობიან ინდ. მათემატიკას, მედიცინას, გრამატიკას. ფალაურიდან სპარსელ *იბნ ალ-მუკაფას* მიერ ითარგმნა „ქილილა და დამანა", რითაც საფუძველი ჩაეყარა მხატვრულ პროზას არაბ. ენაზე. განვითარდა ორიგინ. არაბ. ფილოსოფია, მათემატიკა, ასტრონომია, მედიცინა, გეოგრაფია, ისტორიოგრაფია, ფილოლოგია, ენათმეცნიერება. აღსანიშნავია ენციკლოპედისტების „წმიდა ძმების" („იხვან ალ-საფაი," X ს.) მოღვაწეობაც. აბასიანთა ხანის არაბ. პოეზია განახლების გზას დაადგა, თუმცა ლექსთწყობის პრინციპები და პოეტური ტექნიკა ძირითადად ძველ ჩარჩოებში ვითარდება. შესამჩნევია პოეტურ სახეთა სიახლე იმ თემებში, რ-ებიც კასიდას გამოეყო და დამოუკიდებელ ჟანრად იქცა (ღაზალი, ხამრია). მნიშვნელოვანი მოვლენაა პოეზიაში ე. წ. „ახალი სტილის" (ბადი) გაჩენა; მისი მიმდევრები ორიგინ. პოეტური ენით გამოირჩევიან. მის პირველ წარმომადგენლად მიჩნეულია *ბაშარ იბნ ბურდი*, რ-საც მკრეხელობა დასდეს ბრალად და სიკვდილით დასაჯეს. „ახალი სტილის" თეორ. საფუძვლები დაამუშავა *იბნ ალ-მუთაზმა*. პროტესტი არაბ. პოეზიის პირობითობისა და მოძვ. ტრადიციების წინააღმდეგ განსაკუთრებით მძლავრად გაისმა *აბუ ნუვასის* შემოქმედებაში. იგი შეუდარებელია ღვინის ლექსებში, რ-იც დამოუკიდებელ ჟანრად ჩამოაყალიბა. ტრად. პოეტური საზომების ჩარჩოებს სცილდება *აბუ ლ-ათაჰია*, რ-ის ლექსებმა ფილოს.-რეფლექსიურ მიმართულებას ჩაუყარა საფუძველი. X ს-ში ჰალაბში (ალეპო) ჰამდანიდთა სამეფო კარზე საიფ ალ-დავლას (გარდ. 967) მეფობაში პოეტთა და მეცნიერთა ბრწყინვალე წრე შეიქმნა. აქ ცხოვრობდა *აბუ ფირასი*, კარგა ხანს მოღვაწეობდა არაბ. სამყაროს ერთ-ერთი უდიდესი მგოსანი ალ-*მუთანაბი;* ფანტასტ. ჰიპერბოლებით შემკული მისი ხოტბები და გესლიანი სატირები იშვიათი ოსტატობით გამოირჩევა. მის შემოქმედებაში გაღრმავდა ფილოს. რეფლექსია, რ-მაც თავისი განვითარების მწვერვალს დიდი არაბი მგოსნისა და მოაზროვნის აბუ ლ-ალა ალ-*მაარის* შემოქმედებაში მიაღწია. ალ-მაარის დივანი „ლუზუმ მა ლა იალზამ" გაწყობილია ურთულესი ორმაგი რითმით, მისი „ეპისტოლე პატიების შესახებ" და „ეპისტოლე ანგელოზთა შესახებ" მსოფლიო ლიტ-რაში ერთ-ერთი პირველი ნაწარმოებია, სადაც საიქიოში მოგზაურობაა აღწერილი. ესაა უმაგალითო პაროდია მუსლიმთა წარმოდგენებზე საიქიო ცხოვრების შესახებ. აღმავლობის გზას დაადგა ამ პერიოდის პროზა. იგი მრავალმხრივი თხზულებებით გაამდიდრა ბუნებისმეტყველმა და პროზაიკოსმა *ალ-ჯაჰიზმა*. X ს-ში *ბადი ალ-ზამანმა* ჩამოაყალიბა ორიგინ. პროზაული ჟანრი *მაკამა*. *ალ-ჰარირის* დახვეწილ მაკამებს არაბები თვლიან შედევრად ამ ჟანრში, რ-მაც XIX ს. II ნახ-მდე იარსება და თანამედროვე არაბ. ნოველის ერთ-ერთ წინამორბედად იქცა.

VIII ს-ში ვითარდება ქრისტ. არაბ. მწერლობა. მისი აღმოცენება გაპირობებულია არაბთა ექსპანსიითა და არაბ. ენის დამკვიდრებით აღმოსავლეთის ქრისტ. ქვეყნებში, სირიასა და ეგვიპტეში. იგი მოიცავს საეკლესიო მწერლობის თითქმის ყველა დარგს. მოღწეული ძეგლების დიდი ნაწილი თარგმანებია; ორიგინ. მწერლობაც მნიშვნელოვანი ოდენობითაა წარმოდგენილი. ძეგლები თარგმნილია ბერძნულიდან, სირიულიდან, უფრო იშვიათად კოპტურიდან. არაბ ავტორთაგან განსაკუთრებით გამოირჩევიან *თეოდორე აბუკურა, აბდ ალ-ლაჰ ანტიოქიელი,* იაჰია იბნ საიდ ანტიოქიელი და სხვანი. ქრისტ. არაბ. მწერლობის ძირითად კერებს წარმოადგენდა სინას მთისა და სამხრ. პალესტინის სკრიპტორიუმები, განსაკუთრებით საბას ლავრა პალესტინაში და წმ. ეკატერინეს მონასტერი სინას მთაზე. სკრიპტორიუმებში არაბულენოვან ქრისტიანთა და ქართველებს შორის მჭიდრო კონტაქტი იყო დამყარებული. აქ შექმნილ ქართულ ხელნაწერებში გვხვდება არაბ. პაგინაცია და მრავალრიცხოვანი არაბ. მინაწერები. ასევე ქართ. პაგინაცია დასტურდება არაბ. ხელნაწერებშიც. როგორც ჩანს, ამ კონტაქტების სფეროში იქმნებოდა ქართ. თარგმანები ქრისტ. ძეგლების არაბ. ვერსიებისა. არაბულიდან ქართულად ითარგმნა ანტიოქე სტრატიგის „წარტყუენვაჲ იერუსალიმისაჲ", იოანე მოსხის „ლიმონარი", კირილე სკვითეპოლელის „წმიდა კვირიაკეს ცხოვრება", ამონიოსის „ცხორებაჲ წმიდათა და ნეტართა მამათაჲ, რომელნი მოისრნეს მთასა სინასა და რაჲთს ბარბაროსთაგან", „წმიდა ნისიმეს ცხოვრება" და სხვ.



არაბული კულტურა. მთის ბროლისაგან დამზადებული ჭურჭელი. X—XI სს. ვიქტორიასა და ალბერტის მუზეუმი. ლონდონი.

VIII ს-იდან, როდესაც ესპანეთში არაბები დამკვიდრდნენ, არაბ. კულტ. არეალი გაფართოვდა. მის ცენტრებად ანდალუსიაში (არაბ. ესპანეთში) იქცა კორდოვა, გრანადა, ალმერია, ვალენსია და სხვ. VIII—X სს. ა ნ დ ა ლ უ ს ი ი ს ლ ი ტ რ ა შ ი ძირითადად კლასიკური ტენდენციები ბატონობდა, რ-შიც შეიჭრა „ახალი სტილი". ამ ეპოქის პოეზიის გამოჩენილი წარმომადგენლები იყვნენ *ალ-ღაზალი, იბნ აბდ რაბიჰი, იბნ ჰანი,* იბნ დარაჯი, *იბნ ჰაზმი*. XI ს. ანდალუსიის ლიტ-რაში ადგილ. კოლორიტი, ორიგინ. თემატიკა და პოეტური სახეები დამკვიდრდა. ანდალუსიის პოეზიის აღმავლობას მალე დაცემა მოჰყვა. ამ ეპოქაში მოღვაწეობდნენ *იბნ ზაიდუნი,* იბნ აბდუნი, იბნ ხაფაჯა; მნიშვნელოვანი მოვლენა იყო სტროფული პოეზიის ორიგინ. ფორმების *მუვაშაჰისა* და *ზაჯალის* გაჩენა. ანდალუსიიდან იგი ყველა არაბ. ქვეყანაში გავრცელდა. მის შექმნაში რომანული კულტ. ელემენტების მონაწილეობას ვარაუდობენ. თავის მხრივ მან ადრეული პროვანს. პოეზიის განვითარებაზე მოახდინა გავლენა. ზაჯალის ჟანრის უდიდესი წარმომადგენელია *იბნ კუზმანი*. პროზაში გამოირჩევა იბნ ჰაზმი, ავტორი თავისებური სამიჯნურო ტრაქტატისა „მტრედის ყელსაბამი", და მისტიკოსი *იბნ ტუფაილი,* ავტორი ალეგორიული აზრის მქონე ფილოს. მოთხრობისა „ჰაი იბნ იაკზან".



არაბული კულტურა. სასაკმევლე (დეკორატიული ფიგურა), ბრინჯაო. VIII—IX სს. ერმიტაჟი. ლენინგრადი.

XII ს-იდან არაბ. კულტურაში მნიშვნელოვანი გავლენა მოიხვეჭა სუფიურმა მიმართულებამ, რ-ის გამოჩენილი წარმომადგენელია ანდალუსიელი ფილოსოფოსი და პოეტი *იბნ ალ-არაბი;* მან უკიდურესობამდე მიიყვანა სუფიური სიმბოლიზმი. ამ მიმართულებას ეკუთვნის ეგვ. *უმარ იბნ ალ-ფარიდი*. იგი ითვლება დიდ სპარს. მისტიკოს პოეტთა ღირსეულ არაბ მეტოქედ.

მონღოლთა შემოსევამ განაპირობა აბასიანთა სახალიფოს დაცემა. ამ პერიოდის კულტ. ცხოვრების ცენტრები ძირითადად იყო სირია და ეგვიპტე, რ-საც XIX ს-მდე ოსმალეთის ქვეშევრდომი მამლუქთა დინასტია განაგებდა. ეს ეპოქა XIX ს. დასაწყისამდე, მცირე გამონაკლისის გარდა, ცნობილია როგორც კლასიკური ლიტ-რის დაქვეითების, იმიტაციისა და კომპილაციის ხანა. ამ ეპოქაში მოიხვეჭა სახელი პოეტმა ალ-*ბუსირიმ* თავისი „წამოსასხამის კასიდით", რ-საც არაბები სასწაულებრივ ძალას მიაწერდნენ. კლასიკური ლიტ-რის დაქვეითებასთან ერთად განვითარების გზას დაადგა სასაუბრო არაბ. ენაზე შექმნილი ხალხ. ლიტ-რა. დაახლოებით XV ს. განეკუთვნება „ათას ერთი ღამის" საბოლოო რედაქცია. შეიქმნა ხალხ. სარაინდო რომანები, სადაც, მიუხედავად ანაქრონიზმებისა, ზოგჯერ ისტ. ვითარების მართალ თხრობასაც ვხვდებით. განსაკუთრებით პოპულ. იყო „ანთარას ცხოვრება", ხალხ. რომანი წინაისლამური ხანის ლეგენდარულ გმირსა და მგოსანზე. ჯვაროსნული ომების გამოძახილს ვხვდებით „ბაიბარსის ცხოვრებასა" და „უმარ ალ-ნუმანის ამბავში", რ-იც შემდეგში „ათას ერთ ღამეში" შევიდა. XIII ს-ში იბნ დანიალმა სცადა ლიტ-რა ხალხ. „ჩრდილების" თეატრთან დაეახლოვებინა, მაგრამ ამ ცდას წარმატება არ მოჰყოლია.



არაბული კულტურა. გრიფონი. ბრინჯაო. XI—XII სს. ეროვნული მუზეუმი. პიზა.

ოსმალთა ბატონობის პერიოდის არაბ.


არაბული კულტურა. ალ-ჰაქიმის მეჩეთის მინარეთი. კვეთილი ორნამენტით შემკული ქვის ფილები. X—XI სს. კაირო.

ლიტ-რის გამოჩენილი წარმომადგენელია აბდ ალ-ღანი ალ-ნაბულუსი (გარდ. 1731), პოეტი, თეოლ. და სუფიური ტრაქტატების ავტორი და გარითმული პროზით დაწერილი მისტ. სამოგზაურო ლიტ-რის ჟანრის ფუძემდებელი.

XIX ს. II ნახევარში იწყება არაბ. ლიტ-რის აღმავლობა. ამ ეპოქის არაბ. ლიტ-რის შესახებ იხ. *ეგვიპტის, სირიის, ერაყის, ლიბანისა* და სხვ. არაბ. ქვეყანათა ლიტ-რა.

*ლიტ.*: ამონიოსის „სინა-რაითის წმიდა მამათა მოსრვის" არაბულ-ქართული ვერსიები, რ. გვარამიას გამოც., თბ., 1973; წ ე რ ე თ ე ლ ი გ., სემიტური ენები და მათი მნიშვნელობა ქართული კულტურის ისტორიის შესწავლისათვის, თსუ სამეცნიერო სესია. (2—4. III. 46). მოხსენებათა კრებ., თბ., 1947; А л ь-Ф а х у р и Х., История арабской литературы, [пер. с араб.], т. 1—2, М., 1959—61; Г и б б Х. А. Р., Арабская литература, [пер. с англ.], М., 1960; К р а ч к о в с к и й И. Ю., Избр. соч., т. 1—6, М.—Л., 1955—60; К р ы м с к и й А. Е., Арабская литература в очерках и образцах, М., 1911; Р о з е н В. Р., Древнеарабская поэзия и её критика, СПб., 1872; Ф и л ь ш т и н с к и й И. М., Арабская классическая литература, М., 1965; B r o c k e l m a n n C., Geschichte der arabischen Literatur, 2. Aufl., Bd. 1—2, Leiden, 1943—49; Suppl.-Bd. 1—3, Leiden, 1937—42; G r a f G., Geschichte der christlichen arabischen Literatur, Bd. 1—5, Città del Vaticano, 1944—53; H u a r t C., Littérature arabe, 4 éd., P., 1923; K i s t e r M. J., The seven odes. Some notes on the compilation of the Mu'allaqāt, «Rivista degli Studi Orientali», 1969, v. 44; N i c h o l s o n R. A., A literary history of the Arabs, 2 ed., Camb., 1930; N y k l A. R., Hispano-Arabic poetry and its relations with the old Provencal troubadours, Balt., 1946.
*ნ. ფურცელაძე.*
*რ. გვარამია.*


არაბული კულტურა. მინანქრით მოხატული სირიული მინის ბოთლი. XIV ს. ერმიტაჟი. ლენინგრადი.

**არქიტექტურა, სახვითი და დეკორატიულ-გამოყენებითი ხელოვნება.** არაბ. ქვეყნების ხალხთა ხელოვნ. საწყისები რთული და თავისებურია. იგი სათავეს იღებს საბეელთა, მინეელთა და ჰიმიარიტთა სახელმწიფოების (ძვ. წ. I ათასწლ.—ახ. წ. VI ს.) კულტურიდან, რ-იც თავის მხრივ ხმელთაშუა ზღვისა და ჩრდ. აფრ. ქვეყნების ხალხთა კულტურასთან არის დაკავშირებული. შუა საუკ. ხელოვნ. სტილი სირიაში, მესოპოტამიაში, ეგვიპტესა და მაღრიბში ადგილ. ტრადიციების საფუძველზე ჩამოყალიბდა, თუმცა რამდენადმე ირან., ბიზანტ. და სხვ. კულტ. ზემოქმედებაც განიცადა.

ა რ ქ ი ტ ე ქ ტ უ რ ა. ისლამის ძირითადი საკულტო ნაგებობა მეჩეთია. იგი გალავნიანი ეზოსა და კოლონადისაგან შედგებოდა. ამ ტიპის ნაგებობანი VII ს. I ნახ. ბასრაში (635), ქუფაში (638) და ფუსტატში (VII ს. 40-იანი წწ.) შეიქმნა. დამასკის მეჩეთის მშენებლებმა (VIII ს. დასაწყ.) კარგად გამოიყენეს ადგილ. ელინისტური და სირ.-ბიზანტ. ხუროთმოძღვრული ტრადიციები. დიდებული მეჩეთები აშენდა კაირუანში (სიდიოკბა, VII—IX სს.) და კორდოვაში (VIII—X სს.). სვეტებიანი მეჩეთი არაბ. ქვეყნებში დიდხანს დარჩა ძირითად მონუმ. ხუროთმოძღვრულ ნაგებობად (მეჩეთები: იბნ-ტულუნისა კაიროში, IX ს.; ჰასანისა რაბატში და ქუთუბიასი მარაქეშში — ორივე XII ს.; ალჟ. დიდი მეჩეთი XI ს. და სხვ.). მან გავლენა მოახდინა ირან., კავკ., შუა აზიისა და ინდ. მუსლ. ხუროთმოძღვრებაზე. სვეტებიანი მეჩეთის გარდა, ვითარდება გუმბათიანი ნაგებობა, რ-ის ადრეული სახეა კუბათ ალ-სახრის რვაწახნაგოვანი მეჩეთი (687—691) იერუსალიმში.


არაბული კულტურა. არწივი—ბრინჯაოს სარწყული. 723—724. დამზადებულია ბასრაში. ერმიტაჟი. ლენინგრადი.

*ომაიანთა* დროს ფართოდ გაიშალა საერო მშენებლობა: ამაგრებდნენ ქალაქებს, ქალაქგარეთ აგებდნენ ხალიფების სასახლეებსა და ციხესიმაგრეებს (მშათა, კუსაირ-ამრა, კასრ ალ-ხაირ ალ-ღარბი და კასრ ალ-ხაირ ალ-შარკი, ხირბათ ალ-მაფჯარი). აღნიშნული ნაგებობები მორთული იყო მრგვალი ქანდაკებებით, მოზაიკითა და კედლის მხატვრობით.

აბასიანთა სახალიფოში გაიშალა ქალაქთმშენებლობა. 762 საფუძველი ჩაეყარა ბაღდადს, რ-იც გეგმით მრგვალი ქალაქი იყო, ცენტრში სასახლე და მეჩეთი იდგა, ირგვლივ კი გამაგრებული ორმაგი კედელი ერტყა. ქ. სამარაში (სახალიფოს დედაქალაქი 836—892) შემონახულია აგურისაგან ნაგები დიდებულთა სახლებისა და სასახლეების ნანგრევები. მათი სწორხაზოვანი ეზოები და თაღოვანი მისაღები დარბაზები მორთული იყო ამოკვეთილი ჩუქურთმით და პოლიქრომიული ფერწერით. სამარის მეჩეთებს ჰქონდათ ზიკურათისებრი (იხ. *ზიკურათი*) მინარეთები. არაბული ხუროთმოძღვრების განსაკუთრებულ სკოლას განეკუთვნება ფატიმიდების დროინდელი ნაგებობანი კაიროში (დაარს. 969). ქალაქის ქვის კედელი გეგმით კვადრატს ქმნის. შემორჩენილია XI ს. რამდენიმე კარი, საითკენაც ქალაქის მთავარი ქუჩები მიემართება. ციხესიმაგრეთა ხუროთმოძღვრება გამოირჩეოდა სადა მონუმ. ფორმებით. ფატიმიდების კაიროს ამშვენებდა სასახლეები, ქარვასლები, აბანოები, საცხოვრ. სახლები, აგრეთვე მეჩეთები, რ-თაგან ჩვენამდე მოაღწია გრანდიოზულმა ალ-ჰაქიმმა და ალ-აზჰარმა, აგრეთვე ფაქიზად მოჩუქურთმებულმა ალ-აკმარმა და ალ-სალიჰ-ტალაიმ.

XIII ს-იდან XVI ს. დასაწყისამდე ეგვ. და სირ. ხუროთმოძღვრება მჭიდრო ურთიერთობაში იყო. მიმდინარეობდა დიდი საფორტიფიკაციო მშენებლობა: ციტადელები კაიროში, ჰალაბში (ალეპო) და სხვ. ამ დროს მონუმ. არქიტექტურაში სივრცობრივი ხუროთმოძღვრების საწყისებმა ადგილი დაუთმო გრანდიოზულ არქიტ. მოცულობებს. დიდი სადა კედლებისა და ღრმა ნიშებიანი კარიბჭეების თავზე ამოჰყავდათ მაღალყელიანი გუმბათები. აშენდა დიდი ოთხაივნიანი (იხ. *აივანი*) ტიპის შენობები (მანამდე მხოლოდ ირანისათვის დამახასიათებელი): კალაუნის მარისტანი (ჰოსპიტალი, XIII ს.) და ჰასანის მეჩეთი (XIV ს.) კაიროში, მეჩეთი და მედრესე დამასკში და სხვ. სირიის ქალაქებში აგებდნენ მრავალრიცხოვან გუმბათიან მავზოლეუმებს (XV—XVI სს. მამლუქების სასაფლაო კაიროში), რ-ებიც თვალწარმტაც არქიტ. ანსამბლებს ქმნიდნენ. კედლების დასამშვენებლად როგორც გარედან, ისე ინტერიერში, მხატვრულ კვეთასთან ერთად გვხვდება ფერადი ქვების ინკრუსტაციაც. XV—XVI სს. დეკორისათვის მოჭიქულ ფერად აგურსა და ოქროს ვარაყს იყენებდნენ (მეჩეთები მუსა ალ-კადიმისა ბაღდადში; ჰუსაინისა ქერბელაში; იმამ ალისა ნეჯეფში).

X—XV სს. მაღრიბსა და ესპანეთში არაბ. არქიტ. აყვავების ხანაა. დიდ ქალაქებში (რაბატი, მარაქეში, ფესი და სხვ.) შენდებოდა კასაბები, ციტადელები და მედინები — სავაჭრო და სახელოსნო კვარტალები. მაღრიბის სვეტებიანი, დიდი მეჩეთები და გეგმით იარუსებიანი მინარეთები გამოირჩევა ერთმანეთის გადამკვეთი ნავების სიმრავლით, ამოკვეთილი ჩუქურთმის სიმდიდრით (თლემსენის, თაზის მეჩეთები და სხვ.) და ფერადი კენჭების მოზაიკით. ესპანეთში კორდოვის მეჩეთთან ერთად შემონახულია არაბ. არქიტ. სხვა უმნიშვნელოვანესი ძეგლები: ხუროთმოძღვარ ჯებერის „ლა-გირალდას" მინარეთი სევილიაში (1184—96), *ალჰამბრის* სასახლე გრანადაში (XIII—XV სს.)— არაბ. ხუროთმოძღვრებისა და დეკორ. ხელოვნ. შედევრი. არაბ. ხუროთმოძღვრებამ გავლენა მოახდინა ესპანეთის („*მუდეხარის სტილი*"), სიცილიისა და ხმელთაშუაზღვის სხვა ქვეყნების რომანულსა და გოტიკურ არქიტექტურაზე.

XVI ს-ში ოსმალთა მიერ არაბ. ქვეყნების დაპყრობას მოჰყვა თურქული ხუროთმოძღვრების ფორმების დამკვიდრება, განსაკუთრებით საკულტო არქიტექტურაში; საერო არქიტექტურაში კი კვლავ ადგილ. სამშენებლო და მხატვრული ტრადიციები ცოცხლობდა და ვითარდებოდა.

დ ე კ ო რ ა ტ ი უ ლ-გ ა მ ო ყ ე ნ ე ბ ი თ ი და ს ა ხ ვ ი თ ი ხ ე ლ ო ვ ნ ე ბ ა. შუა საუკ. მხატვრული აზროვნებისათვის დამახასიათებელმა დეკორატიულობის პრინციპმა არაბ. ხელოვნებაში ნაყოფიერი ნიადაგი პოვა. არაბებმა შექმნეს არაბ. ყველა კუთხისთვის თავისებური, მაგრამ განვითარების ერთიანი კანონზომიერებით დაკავშირებული უმდიდრესი ორნამენტი; განსაკუთრებით აღსანიშნავია ანტ. მოტივიდან წარმომდგარი *არაბესკი*, ჩუქურთმის ახალი ტიპი, სადაც ნახატების მათ. სიზუსტე ერწყმის თავისუფალ მხატვრულ ფანტაზიას. განვითარდა აგრეთვე ეპიგრაფიკული ორნამენტი— ჩუქურთმაში ოსტატურად ჩართული კალიგრაფიულად შესრულებული წარწერები. არქიტ. დეკორში ფართოდ გავრცელებული ორნამენტი და კალიგრაფია დამახასიათებელია გამოყენებითი ხელოვნებისთვისაც, სადაც სრულყოფილად გამოვლინდა არაბ. მხატვრული შემოქმედების დეკორატიულობის სპეციფიკა. ლამაზი ორნამენტით ამკობდნენ აგრეთვე კერამიკას (ცენტრები — რაკა, სამარა). ევრ. გამოყენებით ხელოვნებაზე დიდი გავლენა მოახდინა XIV—XV სს. ესპ.-მავრიტანულმა ლიუსტრიანმა კერამიკამ. საქვეყნოდ იყო ცნობილი აგრეთვე არაბ. სახეებიანი აბრეშუმი. არაბები ამზადებდნენ ხაოიან ხალიჩებს, ჭედურობით, გრავიურით და ვერცხლისა და ოქროს ინკრუსტაციით ამკობდნენ ბრინჯაოს ნივთებს (ფიალები, დოქები, სასაკმევლეები და სხვ.). განსაკუთრებული ოსტატობით გამოირჩევა XII—XIV სს-ში ქ. მოსულისა (ერაყი) და სხვა სახელოსნო ცენტრებში შესრულებული ნივთები. ცნობილი იყო მინანქრით მოხატული სირ. მინა და მთის ბროლისაგან, სპილოს ძვლისაგან, ძვირფასი ჯიშის ხისგან დამზადებული ორნამენტირებული ეგვ. ნაკეთობანი.

ისლამი, ქრისტიანობისა და ბუდიზმისაგან განსხვავებით, სახვით ხელოვნებას ნაკლებად იყენებდა რელიგიის პროპაგანდისათვის. IX ს-ში დაკანონებულ, ე. წ. სარწმუნო ჰადისებში აკრძალული იყო ცოცხალი არსების, განსაკუთრებით ადამიანის, გამოსახვა. XI—XIII სს. ღვთისმეტყველებმა (ალ-ღაზალი და სხვ.) ასეთი გამოსახულებების შესრულება უმძიმეს ცოდვად გამოაცხადეს. მიუხედავად ამისა, მხატვრები მთელი შუა საუკ. მანძილზე ხატავდნენ ადამიანებსა და ცხოველებს, რეალურ და მითურ სცენებს. ისლამის პირველ საუკუნეებში, როცა ღვთისმეტყველებას ჯერ კიდევ არ ჰქონდა შემუშავებული თავისი ესთეტ. კანონები, ომაიანთა სასახლეების რეალისტურად შესრულებული ფერწერული და სკულპტურული მორთულობა მოწმობდა მუსლიმანობამდე არსებული მხატვრული ტრადიციის ძალას. X—XII სს-ს განეკუთვნება ეგვიპტის სახვითი ხელოვნ. აყვავება (ადამიანის გამოსახულებებითა და საყოფაცხოვრებო სცენებითაა შემკული ქ. ფუსტატის შენობათა კედლები, კერამ. ლანგრები და ლარნაკები). მზადდებოდა ცხოველთა და ფრინველთა ფიგურების მსგავსი ბრინჯაოს ჭურჭელი, ანალოგიური მოვლენა გვხვდება X—XIVსს. სირიისა და მესოპოტამიის ხელოვნებაში.

არაბ. სახვით ხელოვნებაში განსაკუთრებული ადგილი უჭირავს წიგნის მინიატიურას. ეგვიპტის IX—X სს. (ფაიუმიდან მომდინარე) და XI—XII სს. მინიატიურა სტილისტიკურად კოპტურ ხელოვნებასთან არის დაკავშირებული. სირ. მინიატიურის ფერწერაში ბიზანტიური გავლენა შეიმჩნევა. მაღალ დონეს მიაღწია XII—XIII სს. წიგნის მინიატიურამ ერაყში, სადაც რამ-

დენიმე სტილისტიკური მიმდინარეობა არსებობდა. ერთ მათგანში მდიდრულად და ფერადოვნად არის ასახული სასახლის კარის ცხოვრების სცენები. მეორე წარმოდგენილია სამეცნ. ტექსტების ლაკონიური ილუსტრაციებით (მაგ., ფურცლები დიოსკორიდეს „ფარმაკოლოგიიდან“, რ-იც გადაუწერია აბდ ალ-ლაჰ იბნ ფადლემს 1222; ინახება მსოფლიოს სხვადასხვა მუზეუმში), ერაყული მინიატიურული სკოლის ნამდვილი სიამაყეა ჩვენამდე რამდენიმე ხელნაწერის სახით მოღწეული ალ-ჰარირის „მაკამების“ ილუსტრაციები (ცნობილია 1237 ხელნაწერის მინიატიურები; მხატვარი იაჰია იბნ მაჰმუდი, პარიზის ეროვნული ბ-კა) და XIII ს. დასაწყ. ხელნაწერი (აღმოსავლეთმცოდნეობის ინ-ტის ლენინგრ. განყ-ბა). ერაყის მინიატიურამ ახალი აღმავლობა XIV ს-ში განიცადა. ამ დროს ბაღდადში მუშაობდა გამოჩენილი მხატვარი ჯუნაიდ სულთანი, ჰაჯი ქერმანის „ხამსეს“ მინიატიურების ავტორი (ბრიტ. მუზეუმი, ლონდონი).

არაბ. ხელოვნება თვითმყოფი მოვლენა იყო მსოფლიო მხატვრულ კულტურაში. მისი გავლენა მთელ მუსლ. სამყაროს სწვდებოდა და მის ფარგლებს გარეთაც ვრცელდებოდა.

*ლიტ.*: Веймарн Б., Каптерева Т., Подольский А., Искусство арабских народов, М., 1960; Всеобщая история искусств, т. 2, кн. 2, М., 1961, с. 9—53; Кубе А. П., Испано-мавританская керамика, М.—Л., 1940.

მუსიკა. არაბ. მუსიკა შეიქმნა საკუთრივ არაბ. და დაპყრობილი ქვეყნების მუს. შერწყმის შედეგად. არაბ. მუს. ადრინდ. „ბედუინური“ პერიოდი (VI—VII სს.) ხასიათდება მუსიკისა და პოეზიის ერთიანობით. ამ პერიოდისათვის დამახასიათებელი ჟანრებია: მარსა — დატირება, სარი — შურისძიების სიმღერა, ურჯუზა — ბრძოლაში გამოწვევა, ჰიჯა— სატირა, მადჰი — ქება, ხოტბა, ხამრია— ღვინის ქება, ჰაბაბი — ცხენოსანთა სიმღერები, ჰიდა — საქარავნო სიმღერა. მუს. ჰანგი მეტწილად ზეპირად ვრცელდებოდა (არსებობდა ციფრობრივი მუს. მართლწერაც). აღსანიშნავია, რომ ყველაზე გავრცელებული პოეტური ჟანრი — ღაზალი— სრულდებოდა სიმღერით. სიმღერასთან უნდა ყოფილიყო დაკავშირებული კასიდების დეკლამაციაც.

ირან. და ნაწილობრივ ბიზანტ. დაპყრობისა და შუა აზიასა და ეგვიპტეში თავისი ძალაუფლების დამყარების შემდეგ არაბები იწყებენ უფრო განვითარებული კულტურების ასიმილირებას. შეთვისებულ იქნა ბერძნ. მუს. თეორიის საფუძვლები. სპარს. და ბიზანტ. მელოდიკის გავლენით არაბ. ბგერათრიგი გაიზარდა ორ ოქტავამდე. ირან. გავლენა განიცადა ზოგიერთმა არაბულმა კილომ და საკრავმა. VII ს. დასასრულიდან კლასიკური არაბ. მუსიკა აყვავებას განიცდის. იგი ემყარება 7-საფეხურიან კილოებს, სადაც ძირითადი ბგერების გვერდით იყენებენ შუალედურ ინტერვალებს — კომებს (მთელი ტონის 1/8-ზე ნაკლები). არაბ. მუს. კილოების თავისებურებამ განაპირობა სიმღერის განსაკუთრებული მანერა, რ-ის დროსაც ფართოდ იყენებენ *გლისანდოს*. არაბ. მუსიკისათვის დამახასიათებელია ყვავილოვანი მელიზმატიკა, რ-იც მას ორიგინ. კოლორიტს ანიჭებს. არაბ. მუსიკას ახასიათებს დიატონიკა. ძირითადად იგი ერთხმიანია. არაბ. კლასიკური მუსიკა უპირატესად ვოკალურია. ყველაზე გავრცელებული ჟანრია ვოკალურ-ინსტრუმ. ანსამბლი, რ-შიც წამყვანი როლი მომღერალს ეკუთვნის. ომაიანთა პერიოდის ცნობილი მომღერლები არიან იბნ მუსაჯიხი, მუსლიმ იბნ მუხრიზი, მომღერალი ქალი ჯამილა და მისი მოწაფეები, აბასიანების პერიოდში კი — იბრაჰიმ ალ-მაუსილი (742—804), მისი შვილი ისჰაკ ალ-მაუსილი (767—850) და მახსურ ზალზალი. არაბ. მუსიკაში, ძვ. ბერძნ.-რომაული მუსიკისაგან განსხვავებით, გავრცელებულია წმინდა ინსტრუმ. მუსიკაც. ეს განაპირობებს მუს. საკრავების შედარებით მრავალფეროვნებას. არაბ. მუს. ძირითადი საკრავებია დასარტყამები: თუთი და კადიბი (მცირე ზომის ჯოხები, რ-ებიც კასტანიეტებად გამოიყენება), ტაბლი (ცილინდრული ფორმის დოლი), ნაკარა (ქართ. ნაღარა), საომარი დოლი, დუფი (მც. ზომის კვადრატული დაირა) და სხვ. ჩასაბერი საკრავებია: მიზ-მარი (ლერწმის ენიანი სალამური), ნაი (ლერწმის ფლეიტა), კუსაბა (პრიმიტიული ღია ფლეიტა), არგული და სხვ. სიმებიანი საკრავებია: ბარბითი (პირველად იყო 4-, შემდეგ 5-სიმიანი), რაბაბი (ორსიმიანი ხემიანი საკრავი) და სხვ.

VII—VIII სს. არაბები იწყებენ ბერძენ მეცნიერთა, მ. შ. მუს. თეორეტიკოსთა ნაშრომების თარგმნას. ომაიანთა პერიოდს განეკუთვნება არაბ. სასიმღერო ტექსტების (ძირითადად პროფესიულის), ბიოგრ. და მუს. ისტორიის მასალების (იუნუს ალ-ქათიბი) შეგროვება. აბასიანთა პერიოდში ამ მუშაობას აგრძელებდნენ იბნ ალ-კადიბი და ალი ისფაჰანი (897—967), ამ უკანასკნელმა დაგვიტოვა მონუმ. ნაშრომი „სიმღერათა დიდი წიგნი“ („ქითაბ ალ-აღანი“). აღსანიშნავი არიან მუს. თეორეტიკოსები: ალ-ქინდი (შეიმუშავა და არაბ. მუსიკაში გამოიყენა ნეოპლატონიკოსების მეტაფიზ. დოქტრინა „სამყაროს ჰარმონია“), საფი ალ-დინ ურმავი (დაახლ. 1230—1294), ავტორი ტრაქტატისა აკუსტიკური და ჰარმონიული კავშირების შესახებ — „ეშ-შარაფია“, ალ-ფარაბი (გარდ. დაახლ. 950), ავტორი „დიდი ტრაქტატისა მუსიკის შესახებ“, იბნ სინა და სხვ. არაბ. მუს. თეორეტიკოსებმა დიდი გავლენა მოახდინეს მსოფლიო მუს. აზრის განვითარებაზე. მრავალი მუს. ტერმინი—მუტრიბი, შაირი, ზმა, ხოტბა, აგრეთვე მუს. საკრავების სახელწოდებები, დამკვიდრდა ძვ. ქართ. საერო პოეზიასა და მუსიკაში. ეს გავლენა ვრცელდება ესპ. და პორტუგ. მუს. ხელოვნებაზე, აგრეთვე ზოგიერთი ევრ. მუს. საკრავის ფორმირებაზე.

*ლიტ.*: Грубер Р. И., Всеобщая история музыки, ч. 1, М., 1965.

ილუსტრაცია— იხ. ჩანართი, გვ. 560—561.

**არაბული ლეგიონი,** ტრანსიორდანიის (1950-იდან იორდანიის) არმიის ნაწილების სახელწოდება 1921—56. ა. ლ. ჩამოაყალიბეს და დააფინანსეს ინგლისელებმა. ფაქტობრივად მისი მთავარსარდლები იყვნენ ინგლისელი ოფიცრები (1921—39— პიკი, 1939—56 — გენ. გლაბი). ა. ლ-ის პრივილეგირებულ ფენას შეადგენდა ბედუინთა გვაროვნ. არისტოკრატია. მის შემადგენლობაში შედიოდა აგრეთვე აჭარიდან და აფხაზეთიდან გადახვეწილ *მუჰაჯირთა* ქვეგანაყოფი. 1921—56 ა. ლ-ის პირადი შემადგენლობა 100 კაციდან 23 ათასამდე გაიზარდა. ა. ლ. მონაწილეობდა ერაყის ანტიინგლ. აჯანყებისა (1941) და იორდანიის ეროვნ.-განმათ. მოძრაობის ჩახშობაში, არაბეთ-ისრაელის ომში — 1948—49. იორდანიელ პატრიოტთა ფართო წრეების მოთხოვნით 1956 წ. 2 მარტს ა. ლ-იდან დაითხოვეს ინგლ. ოფიცრები, ა. ლ-ს სათავეში ჩაუდგნენ იორდანიელი ოფიცრები. 1956 ივლისიდან ა. ლ-ს ეწოდა იორდანიის არაბ. არმია. *შ. კურდღელაშვილი.*

**არაბული ტომების აჯანყება 632—633,** ე. წ. ალ-რიდა („სარწმუნოებისაგან განდგომა“), არაბეთის ნ.-კ ტომთა აჯანყება ისლამის სარწმუნოებისა და მედინის ხელისუფლების წინააღმდეგ *მაჰმადის* გარდაცვალების შემდეგ. ა. ტ. ა-ის შედეგად მუსლიმ. პირველი სახელმწიფო (იხ. *სახალიფო*) დროებით დაიშალა. დიდი წინააღმდეგობა გაუწია სახალიფოს ჰანიფა (იხ. *ჰანიფიზმი*) მუსეილიმამ, რ-იც წინასწარმეტყველად აცხადებდა თავს. იგი ხელმძღვანელობდა აჯანყებას იემამში. ა. ტ. ა-ის ჩაქრობას 633 მოჰყვა ისლამის საბოლოო გამარჯვება არაბეთში, რამაც ხალიფა *აბუ ბაქრს* დაპყრობითი ომების დაწყების შესაძლებლობა მისცა.

**არაბული ციფრი,** იხ. სტ. *ციფრი.*

**არაბული ცხენი,** საჯდომი ცხენის უძველესი ჯიში. მისი სამშობლოა არაბეთის ნ.-კ., სადაც I ათასწლეულში, ხალხური სელექციის გზით იგი ცალკე ჯიშად ჩამოყალიბდა. შუა საუკუნეებში ა. ც. ევროპაში შეიყვანეს და ადგილ. ცხენების გაუმჯობესებით მიიღეს მსუბუქი საკავალერიო ცხენი. აღმ. ქვეყნებში მას საჯდომ ცხენად იყენებდნენ. ა. ც-ის მონაწილეობით გამოყვანილია საჯდომი (ინგლ. წმინდასისხლიანი) და ჩორთმავალი (ორლოვის) ცხენის ჯიშები. ა. ც. ტანად მომცროა, მკვრივი კონსტიტუციისა, ღონიერ ფეხებს ლამაზად და მსუბუქად ადგამს. ფერად ლურჯაა, ქურანა ან თაფლა. განაზომი (*სმ*): სიმაღლე მინდაოში 150—152, ტანის ირიბი სიგრძე 149—150, გულმკერდის ირგვლივი 170—175, ნების ირგვლივი 18—19. ა. ც. ნაკლებმომთხოვნია და კარგად იტანს შორ მანძილზე გადარბენას. სსრკ-ში საუკეთესო ა. ც-ების სისწრაფეა 1000 *მ* — 1 *წთ* 8,2 *წმ*, 1800 *მ* — 2 *წთ*, 2400 *მ* — 2 *წთ* 41 *წმ*, 4000 *მ* — 4 *წთ* 42,3 *წმ*. ჯიშში 3 ტიპს განასხვავებენ: ხადბანს, ქუჰეილანს და სიგლავს. სსრკ-ში ა. ც-ით აუმჯობესებენ კარპატების, კავკასიისა და შუა აზიის მთებისა და მთისწინეთის ადგილ. ჯიშებს. ა. ც-ის ძირითადი სანაშენე მეურნეობაა სტავროპოლის მხარის თერგის ცხენსაშენი.



არაბული კულტურა. ე. წ. მარიანო ფორტუნის ლარნაკი ალჰამბრიდან. XIV ს. II ნახევარი. ერმიტაჟი. ლენინგრადი.



არაბული ცხენი.

**არაბულ სახელმწიფოთა ლიგა,** საერთაშ. რეგიონული ორგანიზაცია, შეიქმნა 1945 წ. 22 მარტს კაიროს კონფერენციაზე; მის წესდებას (პაქტს) ხელი მოაწერეს ექვსი არაბ. სახელმწიფოს (ეგვიპტე, სირია, ერაყი, ლიბანი, საუდის არაბეთი, ტრანსიორდანია) მთავრობათა მეთაურებმა. ლიგაში იმავე წელს შევიდა იემენი, შემდეგ კი სხვა არაბ. ქვეყნებიც. 1974 წ. თებერვლისათვის ლიგა 20 სახელმწიფოს აერთიანებდა. 1950 ლიგის წევრებმა წესდების დამატებით დადეს ერთობლივი თავდაცვისა და ეკონ. თანამშრომლობის ხელშეკრულება, ხოლო 1965 — არაბ. სოლიდარობის პაქტი.

ა. ს. ლ-ის მიზანია წევრ სახელმწიფოთა საგარეო და საშინაო პოლიტ. ფართო კოორდინაცია, მათი სუვერენიტეტისა და ტერიტ. მთლიანობის დაცვა, მათ შორის უთანხმოებათა მშვიდობიანი მოგვარება, კოლონ. დამოკიდებულებისა და ნეოკოლონიალიზმისაგან არაბ. ქვეყნების სრული განთავისუფლებისათვის ერთობლივი ბრძოლა. მჭიდრო თანამშრომლობა ეკონ., მეცნ. და კულტ., ჯანმრთელობის დაცვისა და სხვა დარგებში. ლიგის წევრი სახელმწიფოები მიუმხრობლობის პოლიტიკას ატარებენ (იხ. *მიუმხრობელი სახელმწიფოები*).



არაბული კულტურა. დიოსკორიდეს «ფარმაკოლოგიის» მინიატიურა. მხატვარი აბდ ალ-ლაჰ იბნ ფადლემი. ფ. მარტინის კოლექცია. სტოკჰოლმი.

ლიგის საქმიანობის ანტიიმპერიალ. ხასიათი განსაკუთრებით გაძლიერდა ეგვ. ეროვნ.-განმათ. რევ. (1952) შემდეგ. ლიგამ 1956 მხარი დაუჭირა ეგვიპტეს სუეცის არხის ნაციონალიზაციის საკითხში. სასტიკად დაგმო ინგლ.-საფრ.-ისრაელის აგრესია ეგვიპტის მიმართ, ინგლისის აგრესია ომანში (1957), ინგლ.-ამერ. აგრესია ლიბანსა და იორდანიაში (1958), არაბ. ქვეყნებზე ისრაელის თავდასხმები და ა. შ.

უმაღლესი ორგანოა ლიგის საბჭო. საბჭოს სესიებს შორის ლიგის საქმიანობას ხელმძღვანელობს გენ. სამდივნო, რ-საც სათავეში უდგას საბჭოს მიერ 5 წლით არჩეული გენ. მდივანი. შტაბ-ბინის მუდმივი ადგილსამყოფელია კაირო.

*შ. კურდღელაშვილი.*



შ. არაგვისპირელი.

**არაგაწი** (სომხ.), ა ლ ა გ ი ო ზ ი (თურქ.), მთის მასივი სომხ. სსრ-ში, ერევნის ჩრდ.-დას-ით, არარატის ვაკის ჩრდ-ით. ა. მრგვალი, ფარისებრი ამაღლებაა, რ-ზედაც დაბილული მწვერვალია აღმართული. სომხ. სსრ-ის და ამიერკავკ. მთიანეთის უმაღლესი წერტილი (4090 *მ*). აგებულია ლავებითა და ტუფებით. არის მყინვარები. ჭარბობს მთის ქსეროფიტული სტეპები. მწვერვალთან მაღალმთის მდელოები და ქვის ნაყარია. სამხრ. ფერდობზე შემორჩენილია შუა საუკ. ციხესიმაგრის ამბერდის ნანგრევები.

**არაგვი**, მდინარე აღმ. საქართველოში. სიგრძე 112 *კმ*, აუზის ფართ. 2724 *კმ²*. ა-ის სისტემას ქმნის მდ-ები — მთიულეთის (თეთრი) ა., გუდამაყრის (შავი) ა., ხევსურეთის ა. და ფშავის ა. მთავარია მთიულეთის ა., რ-იც იწყება ყელის ვულკ. მთიანეთის ჩრდ.-აღმ. ნაწილში. ა. ზემო და შუა დინებში მთის მდინარეა, ქვემო დინებით მუხრან-საგურამოს ვაკეზე იშლება. შესართავთან კვეთს სხალტბისა და საგურამოს ქედებს, ქ. მცხეთასთან ერთვის მტკვარს მარცხ. მხრიდან.

ა. საზრდოობს მიწისქვეშა, წვიმისა და თოვლის, აგრეთვე მყინვარებისა და მარადიული თოვლის წყლით. მიწისქვეშა წყალი მდინარის სხვადასხვა ნაწილში წლ. ჩამონადენის 40–70% შეადგენს, წვიმისა და თოვლის წყალი კი — ცალ-ცალკე 16-იდან 30%-მდე აღწევს. წყალდიდობა იწყება გაზაფხულზე და შუა აგვისტომდე გრძელდება. შემოდგომაზე ხშირია წყალმოვარდნა. ზამთარში წყალმცირეა. ა-ის ჩამონადენი გაზაფხულზე წლიური ჩამონადენის 39,3% შეადგენს, ზაფხულში — 30,8%, შემოდგომაზე — 19,5%, ზამთარში — 10,4%. არ იყინება. ა-ს მტკვარში წლიურად 1,5 მლრდ. *მ³* წყალი შეაქვს. იყენებენ მუხრან-საგურამოს ვაკის სარწყავად. ა-ის ქვემო დინების ფარგლებში გამოიყენება ბულაჩაურის, ნატახტრისა და საგურამოს წყაროები, რ-ებიც ქ. თბილისს სასმელი წყლით ამარაგებს. ა-ის ხეობაში გადის საქართვ. სამხ. გზა.

*ი. აფხაზავა.*



დ. არაგო.

**არაგვის კარი**, იხ. სტ. *დარიალის ხეობა*.

**არაგვისპირელი** (ნამდვ. გვარი დ ე დ ა ბ რ ი შ ვ ი ლ ი) შიო ზაქარიას ძე [4 (16). XII. 1867, სოფ. თანდილაანთკარი (ქაისხევი), ახლანდ. დუშეთის რ-ნი,—2. I. 1926, თბილისი], ქართ. მწერალი. დაიბადა ღარიბი მღვდლის ოჯახში. სწავლობდა ჯერ დუშეთის, შემდეგ თბილ. სას. სასწავლებელში, ხოლო 1883-იდან თბილ. სას. სემინარიაში. 1890 ვარშავის საბეითლო ინ-ტში განაგრძო სწავლა. იქაურ ქართვ. სტუდენტთა „საქართველოს განთავისუფლების ლიგაში" აქტ. მონაწილეობისათვის დააპატიმრეს. 9 თვე დაყო ჯერ ვარშავის, შემდეგ კი ქუთ. ციხეში. ინ-ტი 1895 დაამთავრა, სამშობლოში დაბრუნდა და ბეითლად დაიწყო მუშაობა. ა-მა ქართ. მწერლობაში შემოიტანა და დაამკვიდრა პროზაული ჟანრის მცირე ფორმები — ფსიქოლ. ნოველა, ეტიუდი, ესკიზი, სურათი; მისი ნაწარმოებები ახალი საფეხური იყო ქართ. პროზაში არა მარტო ფორმით, არამედ იდეურად და თემატურადაც. ა-მა წარმოაჩინა საქართველოს იმდროინდელ ყოფაში დამკვიდრებული ახალი საზ. ურთიერთობანი, შეეხო თავისი ეპოქის ყველაზე მტკივნეულ საკითხებს, დაგვანახვა „ცხოვრების სიმწარე". ამის გამო იყო, რომ ა. წერეთელმა მას „ახალი სკოლის მეთაური" უწოდა. ა-ის პირველი ნოველა „ესაა ჩვენი ცხოვრება" 1889 დაიბეჭდა. მწერალმა განიცადა როგორც ქართვ. ხალხოსანთა, ისე „მესამედასელთა" იდეური გავლენა; ზოგიერთი ხალხოსანი მწერლისაგან განსხვავებით, მაღალმხატვრულად და დიდი ფსიქოლ. სიმართლით წარმოსახა სოც. უკუღმართობით დაჩაგრულთა ყოფა. რევ. განწყობილებები ა-მა უმთავრესად ალეგორიული ხერხებით გადმოსცა. მისი ნაწარმოებების თემატიკა მრავალფეროვანია. ესაა პატრიოტიზმი („ჩემი სამშობლო ჩემი გულია!...", 1909; „მიწაა!!!", 1901), ჩაგრული ხალხის ბრძოლა („სამარცხვინო ბოძთან", 1908; „... და, აჰა, მოვიდა მოგვი აღმოსავლეთით", 1900; „მიჯაჭვული ამირანი", 1908). გლეხკაცის მძიმე მდგომარეობა („ჩემი ბრალი არ არის, ღმერთო...", "1893; „ჩემო შვინდავ!", 1892; „მამას მიწა მივაყალეთ!...", 1892). მწერლის უმთავრესი მიზანი იყო ბურჟ. საზ-ბის ზნეობრივი დაცემის ჩვენება. სიყვარულის თემაზე შექმნილ ნაწარმოებებში ა-მა, მსგავსად მოპასანისა, რ-საც თავის მასწავლებლად სახავდა, დაგვიხატა „შეუვარებელთა" ორპირობა, სიცრუე და ანგარება („წერილის ნაგლეჯი", 1897; „... მხრები-ღა ავიჩეჩე...", 1896; „ბალღი ყოფილხარ!", 1899; „..ხითხითებს და ხითხითებს...", 1896; „ქარი-კი ამ დროს ზუოდა, კენესოდა და გმინავდა", 1895; „...სულ ერთია!..", 1897; „მომილოცნია ახალი წელი!...", 1892). გამონაკლისია ამ მხრივ ნოველები „ორი მკურნალი" (1898), „ყველაი დავკარგე!.." (1892), „გიული" (1899), აგრეთვე რომანი „გაბზარული გული" (1920). ეს უკანასკნელი XX ს. 20-იანი წლების პირველი ვრცელი რომანია ქართ. მწერლობაში; იგი მოგვითხრობს, თუ როგორ აღამაღლა სიყვარულის ძალამ უბრალო ხელოსანი მახარე და დიდ ხელოვნად, ერისკაცად, გმირად აქცია. ა-ის კალამს ეკუთვნის აგრეთვე პიესები „კოკა ყოველთვის წყალს ვერ ზიდავს" (1889) და „შიო თავადი".

*თხზ.*: თხზულებათა სრული კრებული, ტ. 1—2, თბ., 1947; გაბზარული გული, თბ., 1959; მოთხრობები, თბ., 1961.

*ლიტ.*: ა ბ ა შ ი ძ ე კ., ეტიუდები XIX საუკუნის ქართული ლიტერატურის შესახებ, ტ. 2, ქუთ., 1912; ზ ა ნ დ უ კ ე ლ ი მ., შიო არაგვისპირელი, თბ., 1966; ჭ ი ლ ა ი ა ს., უახლესი ქართული მწერლობა, თბ., 1972.

*ს. ჭილაია.*

**არაგვისპირი**, სოფელი დუშეთის რ-ნში (ჭონქაძის სოფსაბჭო). შეიქმნა სოფლების ინიანთკარისა და ჯიქურაულთკარის გაერთიანების შედეგად. მდ. არაგვის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 700 *მ*, დუშეთიდან 8 *კმ*. მეხილეობა-მევენახეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა, საბავშვო ბაღი, ბ-კა, საფერშლო პუნქტი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**არაგვის საერისთავო**, ფეოდ. საქართველოს სამხ.-ადმ. ერთეული, რ-საც მართავდა მეფის მიერ დანიშნული მოხელე-ერისთავი (ზოგი წყაროთი ერისთავთ-ერისთავი). მდებარეობდა არაგვის ხეობასა და თერგის სათავეებში (თემები— ხევი, თრუსო, ხადა, გარეშემო, მრევლი, ცხავატი, გუდამაყარი, ხანდო, ჭართალეთი და ე. წ. არაგვის ბარის ზოლი სოფ. მისაქციელიდან ანანურამდე). მოსახლ. დაახლ. 3300 კომლი (1770). წყაროებით ცნობილი პირველი ერისთავები არიან შაბურისძეები (XIII ს-იდან), რ-ნიც მემკვიდრეობით ფლობდნენ ამ სახელოს. დაახლ. XV ს. შუა ხანებიდან ა. ს. ფაქტობრივად ერისთავების მამულად ანუ სათავადოდ იქცა. XVI ს-ში ვანათელმა აზნაურმა (პატარა ლიახვის ხეობიდან) ქსნის ერისთავთა დახმარებით ამოწყვიტა არაგვის ერისთავები და თვითონ დაეპატრონა საერისთავოს. ამიერიდან ა. ს-ს ერისთავად მისი მემკვიდრეები ინიშნებოდნენ. არაგვის ერისთავის რეზიდენცია იყო დუშეთი და სიონი, მთავარი ციხე — *ანანური*, საძვალე და საგვარეულო მონასტერი— ბოდორნა. XV ს-მდე ერისთავს ქვეყნის მართვაში ცენტრ. ხელისუფლების მიერ დანიშნული მოხელეები (გამგებელი, ხევისთავი, ციხისთავი, მამასახლისი და სხვა) ეხმარებოდნენ, შემდეგ კი სახლთუხუცესი, მოურავი, ნაცვალი, მამასახლისი და სხვა.

ა. ს-ს ბარში სოფ. მეურნ. დარგებიდან წამყვანი იყო მარცვლეული კულტურები და მებაღეობა-მევენახეობა, მთაში (ანანურიდან დარიალამდე) კი — მეცხოველეობა, განსაკუთრებით მეცხვარეობა (უდუმო, კუდიანი ცხვარი). შინამრეწველობის დარგებიდან განვითარებული იყო ყველის კეთება, შალის ქსოვა, ტყაპუჭის დამზადება და სხვ. ვაჭრობა-მრეწვ. სუსტად იყო განვითარებული. მცირე სავაჭრო-სახელოსნო ცენტრები იყო დუშეთი, ანანური, ჟინვანი. ა. ს-ზე გადიოდა საქართვ. ჩრდ. ქვეყნებთან დამაკავშირებელი ერთ-ერთი მნიშვნელოვანი გზა (მერმინდელი *საქართველოს სამხედრო გზა*).

ა. ს. საქართვ. პოლიტ. ცხოვრებაში მუდამ მნიშვნელოვან როლს ასრულებდა. განსაკუთრებით გაძლიერდა XVII ს-ში, როცა ნუგზარ, ზურაბ და ზაალ ერისთავები თავგამოდებით იბრძოდნენ, ერთი მხრით, სრული პოლიტ. დამოუკიდებლობის მოსაპოვებლად და, მეორე მხრით, ფშავ-ხევსურეთისა და ერწო-თიანეთის დასაპყრობად და დასაბეგრავად. ჯერ ზურაბმა (XVII ს. 20-იან წწ-ში) და შემდეგ ზაალმა (50-იან წწ-ში) დროებით დაიპყრეს კიდეც ერწო-თიანეთი. ამ ბრძოლებმა დიდი მსხვერპლი შეიწირა ორივე მხრიდან, მაგრამ საბოლოოდ ერისთავები მაინც ვერ ეწივნენ საწადელს. 1743 აჯანყებულმა არაგველებმა (იხ. *არაგვის საერისთავოს გლეხთა აჯანყება*) მოკლეს *ბეჟან არაგვის ერისთავი* და ა. ს. კახეთის მეფეს თეიმურაზ II-ს გადასცეს. მან ა. ს. სამეფო მამულად გამოაცხადა და ერეკლე II-ის ვაჟს, ვახტანგ ბატონიშვილს, საუფლისწულოდ მისცა. ბატონიშვილის სახელით ა. ს-ს ჯიმშერ ჩოლოყაშვილი განაგებდა (1743–56). ერისთავის გადარჩენილი შვილები ცოტა უფრო გვიან ერეკლე II-მ კახეთში გადაასახლა და იქ მისცა მცირე მამული. ვახტანგ ბატონიშვილის გარდაცვალების (1756) შემდეგ ა. ს. ლევან ბატონიშვილის, ხოლო ამ უკანასკნელის გარდაცვალების (1781) შემდეგ კი ვახტანგ (ალმასხან) ბატონიშვილის საუფლისწულო იყო. 1803 ვახტანგი რუსეთში გადაასახლეს. ა. ს. კი ანანურის მაზრის უფროსს დაუქვემდებარეს.

*ლიტ.*: გ ვ რ ი ტ ი შ ვ ი ლ ი დ., ფეოდალური საქართველოს სოციალური ურთიერთობის ისტორიიდან (ქართლის სათავადოები), თბ., 1955.

*გ. ჯამბურია.*

**არაგვის საერისთავოს გლეხთა აჯანყება 1742—46**, აჯანყების მთავარი მიზეზი იყო ბეგარა-გადასახადების გადიდება და მებატონე ერისთავების სისასტიკე. გლეხებთან ერთად აჯანყებაში მონაწილეობდა ერისთავების უკმაყოფილო წვრილი აზნაურობაც. 1742 აჯანყებულებმა საერისთავოს სახლთუხუცესის ამინა კობიაშვილის მეთაურობით ბეჟან არაგვის ერისთავის შეპყრობა და მოკვლა გადაწყვიტეს. ბეჟან ერისთავს გივი ამილახვარი მიეშველა ჯარით. აჯანყებულები დაარბიეს და აიკლეს, მოთავენი ციხეში

ჩაამწყვდიეს. ა. კობიაშვილი სიკვდილით დასაჯეს. 1743 ივნ. საერისთავოს მოსახლ. კვლავ აჯანყდა. აჯანყება მოედო საერისთავოს ბარის სოფლებ , ხევს, მთიულეთს. აჯანყეპის მოთავეები იყვნენ პაპა ღუდუშაური (ხევში), გივი და ზარიბეგ ნადიბაიძეები (მთიულეთში), ტეტია გელდაშვილი (საერისთავოს ბარის ნაწილში) და სხვ. აჯანყებულებმა მოკლეს ბეჟან და ოტია ერისთავები, თავს დაესხნენ გივი ამილახვრისა და ბეჟან ერისთავის სახლობას, რ-ნიც მთიულეთში იყვნენ შეფარებული, აიკლეს და დაიტაცეს დიდძალი ქონება. აჯანყებულებმა თავიანთ ბატონად კახეთის მეფე თეიმურაზ II მიიწვიეს. თეიმურაზი ჯარით შევიდა საერისთავოში, ანანურს დაბანაკდა და აჯანყებულებს ადათით დაწესებული გადასახდელის შენარჩუნებას დაჰპირდა. სამაგიეროდ მორჩილება მოითხოვა, მეთაურებს მძევლები გამოართვა და საერისთავოში თავისი მოხელეები დანიშნა.

1746 აჯანყებამ ახალი ძალით იფეთქა და ქსნის საერისთავოსა და ახლანდ. სამხრ. ოსეთის ტერიტორიაზე გავრცელდა. ქართლ-კახეთის მეფეებმა გადაწყვიტეს აჯანყებულები იარაღით დაემორჩილებინათ. თეიმურაზ II ქართლის ჯარით ქსნის საერისთავოში შევიდა და ვანათს დადგა. ერეკლე II-მ კახეთის ჯარით ანანური დაიჭირა. მეფეებმა ორივე საერისთავოს გზები შეკრეს. ერეკლემ პირველად არაგვის ხეობის აჯანყებულ ოსებს შეუტია. აიღო და გადაწვა 40 კოშკი. შემდეგ ანანურში მიბრუნდა და იქაურ აჯანყებულებს გაუსწორდა. აჯანყების მეთაურებს (რ-თაც 1743 ერისთავები დახოცეს და საერისთავო თეიმურაზს გადასცეს) მეფეების ბრძანებით თვალები დასთხარეს და კახეთში გადაასახლეს, ქსნის ხეობის გლეხობა და მთაში მცხოვრები ოსები იძულებული გახდნენ თეიმურაზს დამორჩილებოდნენ, პატიება ითხოვეს და „მოსცეს სრული ბეგარა". გლეხთა ეს დიდი აჯანყება მარცხით დამთავრდა.

*წყარო*: ორბელიანი პ., ამბავნი ქართლისანი, წგნ.: საქართველოს ცხოვრება, ზ. ჭიჭინაძის გამოც., ტფ., 1913.

*ლიტ*.: გელეიშვილი პ., ერთი აჯანყების კლასობრივი სახე, «მეცნიერების მოამბე», 1936, № 1; გვრიტიშვილი დ., ფეოდალური საქართველოს სოციალური ურთიერთობის ისტორიიდან (ქართლის სათავადოები), თბ., 1955. *გ. ჯამბურია*.

**არაგვის ხეობა,** ხეობა ქართლის ჩრდ.-აღმ. ნაწილში. ა. ხ-ში აღმოჩენილია ძველი ქვის ხანის (ბაზალეთის პლატო), ადრინდ. ბრინჯაოს ხანის არქეოლ. ძეგლები (დიდველი-ხადას ხეობა, ჟინვალი, არაგვისპირი). ცნობილია ხადის, ჭიკაანის, ჩაბარუხის, ფასანაურის, ჟინვალის, დუშეთის, ბულაჩაურის გვიანდ. ბრინჯაოს ხანის არქეოლ. ძეგლები. არაგვისა და მტკვრის შესართავთან უკვე ბრინჯაოს ხანაში ყოფილა დიდი დასახლება, რ-ის საფუძველზე ანტ. ეპოქაში ქართლის (იბერიის) სამეფოს ძველი დედაქალაქი მცხეთა წარმოიქმნა.

წინაელინისტურ ხანაში არაგვზე გადიოდა აღმ. საზღვარი *ზენა სოფლისა,* რ-საც შემდგომში შიდა ქართლი და სასპასპეტო ეწოდებოდა. იგივე არაგვი იყო, ერთი მხრით, ქართლისა და, მეორე მხრით, კახეთ-კუხეთის, ხოლო მოგვიანო ხანებში კახეთის საზღვარი (IX—XI სს-ში კახეთის სამთავროს გაძლიერებასთან დაკავშირებით, ქართლ-კახეთის საზღვარი ქსნის ხეობაზე გადიოდა. გვიან საუკუნეებში ქართლისა და კახეთის სამეფოთა საზღვარი არაგვსა და გუდამაყრის ქედს გასდევდა).

ა. ხ-ზე უძველესი დროიდან გადიოდა ჩრდ. კავკასიის დამაკავშირებელი გზა ამიერკავკასიასა და მახლობელ აღმოსავლეთთან. ბერძენი გეოგრაფი სტრაბონი მის შესახებ აღნიშნავს: „ჩრდილოეთით მცხოვრები მომთაბარეებიდან დაახლოებით სამი დღის ძნელი ამოსასვლელია, ხოლო ამის შემდეგ არის საცალფეხო გზა მდინარე არაგოსის ვიწრო ხეობაში, დაახლოებით ოთხი დღის [სავალი], ხოლო გზის ბოლო ძნელად ასაღები კედლით არის გამაგრებული" (ყაუხჩიშვილი თ., სტრაბონის გეოგრაფია, 1957, გვ. 129).

ქართ. წყაროების მიხედვით ა. ხ-ის მთიანი ნაწილი წმ. ნინოს (IV ს.) ადრეული სამისიონერო მოღვაწეობის სფერო იყო. ადრინდ. ფეოდალური ხანიდან ა. ხ-ში შედიოდა რამდენიმე თემი: *ფხოვი* (ფშავ-ხევსურეთი), *გუდამაყარი* (გუდამაყრის ხევი), *წილკანი* (თეთრი არაგვის ჩრდ-ით მდებარე ტერიტორია, შემდგომდროინდელი *ხადა*), *ცხავატი* — ტერიტორია სოფ. ქვეშეთის სამხრეთით, მთიულთკარამდე (ახლანდ. სოფ. ხამუშა). თავდაპირველად ცხავატი, ხოლო შემდეგ ხადა-ცხავატი შეადგენდა *მთიულეთს*. ხეობის ნაწილს მთიულთკარის სამხრეთით, დაახლოებით ანანურამდე, ეწოდებოდა *ჭართალი,* ხოლო მის სამხრეთით ვრცელ თემს — *ბაზალეთი,* რ-იც სამუხრანომდე აღწევდა, ხეობის სამხრ.-აღმ. ნაწილი (არაგვის მარცხ. ნაპირი) შეადგენდა *წობენისა* და *ხერკის* ანუ საგურამოს თემებს. ა. ხ. წილკნის საეპისკოპოსოში შედიოდა, ადმინისტრაციულად — ქართლის საერისთავოში, რ-საც მონღოლთა ბატონობის დროიდან გამოეყო *არაგვის საერისთავო*. ა. ხ-ში XI—XIII სს-ში განსაკუთრებულ აღმავლობას მიაღწია ქ. ჟინვანმა (*ჟინვალი*), რ-იც ამ რაიონში სამეფო ხელისუფლების დასაყრდენი იყო.

ა. ხ. არაერთხელ ყოფილა როგორც ჩრდილოეთიდან, ისე სამხრეთიდან შემოსეულ დამპყრობლებთან ბრძოლის ასპარეზი. იგი ავბედობის დროს ქართლის ბარის მცხოვრებთა თავშესაფარიც იყო.

1801-იდან, საქართველოს რუსეთთან შეერთების შემდეგ, ა. ხ-ზე გამავალი გზის მნიშვნელობა გაიზარდა. მოსახლეობას დაეკისრა გზის შეკეთება-გაფართოების სამუშაოები, ჯარის სურსათითა და ტრანსპორტით უზრუნველყოფა. მძიმე ბეგარამ მთიულეთის მოსახლეობის აჯანყება გამოიწვია (იხ. *მთიულეთის აჯანყება 1804*). XIX ს. დასაწყისში ა. ხ-ით *საქართველოს სამხედრო გზის* გაყვანა დაიწყეს. XIX ს-ში ა. ხ. ადმინისტრაციულად შედიოდა დუშეთის მაზრაში. ახლანდ. ადმ. დაყოფით ამ ტერიტ. ნაწილი დუშეთის რ-ნში შედის, ნაწილი მცხეთისაში.

*წყარო*: ვახუშტი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973.

*ლიტ*.: გვასალია ჯ., მთიულეთის ისტორიული გეოგრაფიიდან, «კავკასიის ეთნოგრაფიული კრებული», 1971, [ტ.] 3; გვრიტიშვილი დ., ფეოდალური საქართველოს სოციალური ურთიერთობის ისტორიიდან (ქართლის სათავადოები), თბ., 1955. *ჯ. გვასალია*.

**არაგო** (Arago) დომინიკ ფრანსუა (26. II. 1786—2. X. 1853, პარიზი), ფრანგი ფიზიკოსი, ასტრონომი და პოლიტ. მოღვაწე, პარიზის მეცნ. აკად. წევრი (1809). დაამთავრა პარიზის პოლიტექნ. სასწავლებელი. პარიზის მეცნ. აკად. უცვლელი მდივანი და პარიზის ასტრონ. ობსერვ. დირექტორი (1830-იდან). დეპუტატთა პალატის წევრი (1830—1848); 1848 თებ. რევ. შემდეგ დროებითი მთავრობის საზღვ. მინისტრი. ჟ. ბიოსთან ერთად შეისწავლა სხვადასხვა აირში სინათლის გარდატეხის მოვლენა, შეასრულა ბარსელონასა და კ. ფორმენტერაზე გამავალი მერიდიანის გრადუსული გაზომვა. ა-ს სახელი დაკავშირებულია მთელ რიგ აღმოჩენებთან ოპტიკაში, მაგნეტიზმში, მეტეოროლოგიაში, ასტრონომიაში და სხვ. ა-მ 1850 აკადემიას წარუდგინა ტრაქტატი, რ-შიც მთელი ფოტომეტრია ტალღური თეორიის თვალსაზრისით იყო გადმოცემული. მან პირველმა შექმნა ელექტრომაგნიტი და აღმოაჩინა ელექტრული და მაგნ. ძალების ერთიანობა და ურთიერთდამოკიდებულება, რისთვისაც ა-ს მ. ფარადეის წინამორბედად თვლიან. ა-ს ეკუთვნის ჰაერის კუთრი წონის ზუსტი განსაზღვრა, ატმ. განმუხტვისა და ჩრდილოეთის ციალის შესწავლა, ბგერის სიჩქარის განსაზღვრა, წყლის ნაჯერი ორთქლის წნევის განსაზღვრა სხვადასხვა ტემპ-რაზე და სხვ. ა-ს მემუარებმა მნიშვნელოვანი მასალა შემოუნახა ფიზ. ისტორიას.

*თხზ*.: Биографии знаменитых астрономов, физиков и геометров, т. 1—3, СПб., 1859—61; Общепонятная астрономия, т. 1—4, СПб., 1861.

*ლიტ*.: პარკაძე ვ., გამოჩენილი ფიზიკოსები, თბ., 1967, გვ. 167—172.



ლ. არაგონი.

**არაგონი** (Aragon) ლუი (დ. 3. X. 1897, პარიზი), ფრანგი მწერალი და საზოგადო მოღვაწე; საფრ. კომპარტიის წევრი 1927-იდან, საფრ. კპ ცკ-ის წევრი 1954-იდან, მშვიდობის მსოფლიო საბჭოს წევრი; „ხალხთა შორის მშვიდობის განმტკიცებისათვის" საერთაშ. ლენინური პრემიის ლაურეატი (1957); პრაღისა და მოსკ. უნ-ტების საპატიო დოქტორი. სწავლობდა სორბონის უნ-ტის სამედ. ფაკ-ტზე. 1919-იდან *დადაიზმის* მიმდევარი იყო. ლექსთა პირველი კრებ. „ფოიერვერკი" გამოაქვეყნა 1920, რომანი „ანისე ანუ პანორამა"—1921. შემდგომ ა. ბრეტონთან, ფ. სუპოსთან და პ. ელუართან ერთად *სიურრეალიზმის* ერთ-ერთი ფუძემდებელი გახდა (ესეი „თავისუფალი აზროვნება", რომანი „პარიზის გლეხი", 1926). 20-იანი წწ. II ნახ. ა-ის მსოფლმხედველობ-



რივი ორიენტაცია შეიცვალა. 1928 გაიცნო ვ. მაიაკოვსკი, რ-ის შემოქმედებამ გავლენა მოახდინა ა-ზე. 1930 ხარკოვში მონაწილეობდა რევ. მწერალთა II საერთაშორისო კონგრესში. ამის შემდეგ მან საბოლოოდ გაწყვიტა ურთიერთობა სიურრეალიზმთან და ახალი, რევ. მწერლობის მხარეზე დადგა (წერილების კრებ. „სოციალისტური რეალიზმისათვის", 1935; წერილი „რეალიზმი სოციალისტური და რეალიზმი ფრანგული", 1938). მომდევნო პერიოდის პოეტური ნაწარმოებები —პოემა „წითელი ფრონტი" (1931), ლექსთა კრებულები „ვაშა, ურალო!" (1934), „გულის გამპობი" (1941), „ელზას თვალები" (1942), „პანოპტიკუმი" (1943), „ფრანგული განთიადი" (1945), „ახალი გულის გამპობი" (1948), პოემები „თვალები და მეხსიერება" (1954), „ელზას მიჯნური" (1963) ა-ის მიერ პოეზიაში სოციალ. რეალიზმის მეთოდის ათვისების თავისებური ეტაპებია. ამ თხზულებებში ერთმანეთს ერწყმის ლირ. აღსარება, სატრფიალო, ყოფითი, სოც. და პოლიტ. მოტივები, პატრიოტიზმი, რეაქციის, განსაკუთრებით კი ფაშიზმის სიძულვილი. ა. ფართოდ იყენებს და ავითარებს ფრანგ. პოეზიის საუკეთესო ტრადიციებს შუა საუკუნეების ტრუვერთა ლირიკიდან დაწყებული, ვიდრე ა. რემბოსა და გ. აპოლინერის შემოქმედებამდე. მისი პროზაული ნაწარმოებები მოიცავს ფართო სოც. პრობლემატიკას, ასახავს საფრ. საუკეთესო შვილების, კერძოდ, კომუნისტთა ბრძოლას უკეთესი საზ-ბის შესაქმნელად. ა. ოსტატურად ხატავს გმირთა რთულ შინაგან სამყაროს. ამ მხრივ აღსანიშნავია რომანების ციკლი საერთო სათაურით „რეალური სამყარო", რ-იც აერთიანებს „ბაზელის ზარებს" (1933), „მდიდართა კვარტალებს" (1936), „იმპერიალის მგზავრებს" (1942), „ორელიენს" (1945), მრავალპლანიან და მრავალპერსონაჟიან „კომუნისტებს" (1949–51). ანალიტიკური პროზის ნიმუშებია რომანები „ვნების კვირა" (1958), „სასიკვდილოდ გაწირვა" (1965). ა-ის დაწერილია საბჭ. კავშირის ისტ. მონაკვეთი 1962 გამოცემულ „პარალელურ ისტორიაში". მისივე დაწერილია „საბჭოთა ლიტერატურები" (1955), რ-შიც შედის ქართული ლიტ-რის მიმოხილვაც.

*თხზ*: Choix de poèmes, Moscou, 1959; Poésies (Anthologie. 1917—1960), P., 1960; Собр. соч., т. 1—11, М., 1957—61.

*ლიტ*.: ა ს ა თ ი ა ნ ი გ., სოციალისტური რეალიზმის პრობლემა ლ. არაგონის შემოქმედებაში, «მნათობი», 1953, № 5; თ უ რ ნ ა ვ ა ს., მეოცე საუკუნის ფრანგი მწერლები, თბ., 1962; ფ ა ნ ჩ უ ლ ი ძ ე დ., ფრანგი მწერლები, თბ., 1960. *გ. ბუაჩიძე*.

**არაგონი** (Aragon), ისტ. ოლქი ჩრდ.-აღმ. ესპანეთში, მდ. ებროს აუზში. სახელი ეწოდა მდ. არაგონის მიხედვით. ა-ის ტერიტ. მოიცავს სარაგოსის, ტერუელის, უესკის პროვინციებს. ფართ. 47,7 ათ. $კმ^2$. მოსახლ. 1,1 მლნ. კაცი (1970). მთავარი ქალაქი — სარაგოსა.

ა-ს უკავია არაგონის ვაკის დიდი ნაწილი, მისი მიმდებარე პირენეების ცენტრ. რ-ნები (ანეტოს პიკი, 3404 *მ*) და იბერიის მთების აღმ. ნაწილი. ვაკეზე უმეტესად მშრალი ველებია, მთებში — ფართოფოთლიანი და წიწვიანი ტყეები.

ა. აგრ. ოლქია. სოფ. მეურნეობაში დასაქმებულია ეკონომიურად აქტ. მოსახლ. 65%-ზე მეტი. ვაკისა და მთისწინეთის სარწყავ მიწებზე მოჰყავთ ზეთისხილი, ყურძენი, შაქრის ჭარხალი; ურწყავ მიწებზე (სინკოვილიაო) — მარცვლეული.

ა. ელექტროენერგიის მსხვილი მწარმოებელია. ფორტუნადის (მდ. სინკაზე) და ბარასონის (მდ. ესერაზე) ჰიდროელსადგურები ემსახურება მეზობელ ოლქებსაც. მურა ნახშირზე მუშაობს ესკატრონის და ალიაგის თბოელსადგურები. მურა ნახშირის მოპოვებით ა. ესპანეთში პირველ ადგილზეა. რკინის მადნის აუზი (ოხოს-ნეგროსი) ამარაგებს საგუნტოს (ვალენსიის ოლქი) მეტალ. კომბინატს. არის შაქრის, ზეთსახდელი, საფქვავი, ღვინის, ლითონდასამუშ., ქიმ. საწარმოებიც. უდიდესი სამრეწვ. ცენტრია ქ. სარაგოსა.

ძვ. წ. II ს-ში ა. დაიპყრეს რომაელებმა, V ს-ში—ვესტგუთებმა, 713—არაბებმა. 778 დალაშქრა კარლოს დიდმა. IX ს-ში, *რეკონკისტას* პროცესში, დაარსდა ა-ის საგრაფო, რ-იც XI ს. დამდეგს ნავარის სამეფოს შეუერთდა. 1035 გამოეყო მას და რამირო I-ის (1035—63) დროს დამოუკიდებელ სამეფოდ იქცა. 1076—1134 ა. კვლავ ნავარასთან იყო შეერთებული. 1118 ალფონსო I-მა (1104—34) დაიპყრო სარაგოსა და ა-ის სატახტო ქალაქად გაიხადა. 1137 ა. პირადი უნიით ბარსელონის საგრაფოსთან (კატალონია) გაერთიანდა. 1172 შეიერთა რუსილიონის საგრაფო. 1229—35 დაიპყრო ბალეარის კ-ები, 1238— ვალენსია, 1282 დაეუფლა კ. სიცილიას, 1326 — კ. სარდინიას. 1442 — ნეაპოლის სამეფოს. გაბატონდა ხმელთაშუა ზღვის დას. ნაწილში.

ზღვისპირა ოლქები — კატალონია და ვალენსია—ეკონომიურად განვითარებული მხარეები იყო, საკუთრივ ა-ში ბატონობდა ნატურალური მეურნ., ქალაქები სუსტად იყო განვითარებული, თავადაზნაურობა დიდი პრივილეგიებით სარგებლობდა. ბატონყმობა გაცილებით ძლიერი იყო, ვიდრე ესპ. სხვა ოლქებში. *კორტესი* ზღუდავდა სამეფო ხელისუფლებას. XV ს-ში გლეხთა აჯანყებები მოხდა კატალონიაში (1462), კ. მალიორკაზე (1451, 1463). ფერდინანდ II არაგონელისა და *ისაბელ კასტილიელის* ქორწინების (1469) შედეგად ა. 1479 გაერთიანდა კასტილიასთან და ესპ. სამეფოს ნაწილად იქცა. მიუხედავად ამისა, ა. სარგებლობდა ავტონომიით, ჰქონდა საბაჟო და მმართველობის საკუთარი სისტემა. გადასახადების დაწესება შეეძლო მხოლოდ კორტესის ნებართვით. კორტესისა და მის სესიებს შორის მოქმედ ე. წ. დეპუტაციის (წოდებათა წარმომადგენლობის კომისია) გარდა, ა-ში ესპანეთის მეფის ხელისუფლებას ზღუდავდა შეუცვლელი უზენაესი მოსამართლე, ე. წ. ხუსტისია. ფილიპე II-მ გააუქმა ა-ის პრივილეგიების დიდი ნაწილი. 1833-მდე ა. ცალკე ადმ. ერთეული იყო.

**არაგონიტი** (სახელი ეწოდა ესპ. ოლქის არაგონის მიხედვით), მინერალი. ქიმ. შედგ. $Ca[CO_3]$. ხშირად Sr და Pb სტრუქტურული მინარევით. კალციტისაგან განსხვავებით კრისტალდება რომბულ სინგონიაში. კრისტალები პრიზმული და ნემსისებრია. აგრეგატები — მარცვლოვანი, რადიალურ-სხივოსნური, ნაღვენთი ფორმისა და სხვ. ფერი თეთრი, ზოგჯერ მომწვანო ან მოიისფრო აქვს. ელვარება— მინისებრი. სიმაგრე მინერალოგიური სკალით — 3,5—4, სიმკვრივე — 2900—3000 $კგ/მ^3$. გამოილექება წყალხსნარებიდან ეგზოგენურ პირობებში; წარმოიქმნება დაბალტემპერატურული ჰიდროთერმული და ბიოქიმიური გზითაც. ცვხვდება კარსტულ მღვიმეებში, სტალაქტიტების, სტალაგმიტებისა და სხვ. ნაღვენთ ფორმათა სახით. შედის მარგალიტისა და მოლუსკების ნიჟარის შედგენილობაში. ა. $Ca[CO_3]$ არამდგრადი მოდიფიკაციაა და დედამიწის ზედაპირზე კალციტად გარდაიქმნება.

**არაგუაია** (Araguaia, Araguaya), მდინარე ბრაზილიაში, მდ. ტოკანტინსის (ამაზონის სისტემა) მარცხ. შენაკადი. სიგრძე 2630 *კმ*. სათავე აქვს ბრაზ. ზეგნის სამხრ.-დას. ნაწილში. მიედინება იმავე ზეგანზე. ქვემო დინებაში იყოფა ორ ტოტად და ქმნის მსოფლიოში ყველაზე დიდ მდინარეულ კუნძულს ბანანალს, რ-ის სიგრძეა 300 *კმ*-ზე მეტი, სიგანე 75 *კმ*. წყალდიდობა იცის წვიმების დროს, ნოემბრიდან მარტამდე. სანაოსნოა შუაწელში დაახლ. 1300 *კმ*.

**არადეთი,** სოფელი ქარელის რ-ნში (ბრეთის სოფსაბჭო), მდ. აღმ. ფრონის მარჯვ. ნაპირზე, ნატახტარ—სამტრედიის გზატკეცილზე. ზ. დ. 660 *მ*, ქარელიდან 7 *კმ*. დედოფლის მინდვრის მეხილეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა მოსაზღვრე სოფ. საღოლაშენში, ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი).

ა. იხსენიება XI ს-ში, განძის ამირა ფადლონისა და ბაგრატ IV-ის ბრძოლებთან დაკავშირებით. ამ ბრძოლაში მხარდაჭერისათვის ბაგრატ IV-მ ა. კახთა მეფე აღსართან I-ს უბოძა. 1483 ა-ის მიდამოებში ერთმანეთს შეებრძოლნენ კონსტანტინე II-ის მომხრეები და ყვარყვარე ათაბაგი (იხ. *არადეთის ბრძოლა*). ა. საამილახვროში შედიოდა. XVII ს. დასაწყისში თეიმურაზ I-მა ა. მოღალატე ანდუყაფარ ამილახვარს ჩამოართვა და სახასოდ აქცია. 1794 ერეკლე II-მ ა. უბოძა თავად წერეთელს. სოფლის თავზე ძველი ეკლესიის ნანგრევებია, რ-საც უწოდებენ „სარკის წმ. გიორგის ხატს". სოფელში შემორჩენილია ციხე-გალავანი სამი მრგვალი კოშკით. ციხე-გალავანი აგებული უნდა იყოს XVIII ს. I ნახ-ში. მის ჩრდ.-დას. მხარეზე არის პატარა დარბაზული ეკლესია, რ-ის წარწერიდან ჩანს, რომ იგი 1666 აუგია როსტომ მეფის მეუღლეს — მარიამ დედოფალს.

*ლიტ*.: მ ა კ ა ლ ა თ ი ა ს., ფრონის ხეობა, თბ., 1963.

**არადეთის ბრძოლა 1483,** შინაპოლიტიკური ბრძოლის ერთ-ერთი ეპიზოდი ფეოდალურ საქართველოში. აგვისტოში სამცხის ათაბაგი *ყვარყვარე II* ჯაყელი, რ-იც აღარ ემორჩილებოდა სამეფო ხელისუფლებას, არეშის (ახლა აზერბაიჯანშია) დარბევის შემდეგ ქართლის გზით ბრუნდებოდა სამცხეში. სოფ. არადეთთან მას გზა გადაუღობა ქართლის ფეოდალთა ლაშქარმა და ქართლის მეფის კონსტანტინე II-ის მორჩილება მოსთხოვა. ბრძოლა კონსტანტინე II-ის მომხრეთა დამარცხებით დამთავრდა. ამ მარცხმა კიდევ უფრო დაასუსტა სამეფო ხელისუფლება, რითაც ისარგებლეს დას. საქართველოს ფეოდ. წრეებმა, გაამეფეს იქ ალექსანდრე II და იმერეთი დამოუკიდებელ სამეფოდ გამოაცხადეს. ამგვარად, ა. ბ-მ ხელი შეუწყო საქართველოს პოლიტიკური დაშლის პროცესს. *შ. ხანთაძე*.

**არადელი-იშხნელი** გიორგი ნიკოლოზის ძე [8 (20). VI. 1882. სოფ. არადეთი, ახლანდ. ქარელის რ-ნი,—1. XI. 1920, გორი], ქართველი მსახიობი. საშ. განათლება მიიღო თბილ. II გიმნაზიაში. 1903—08 სწავლობდა ოდესის უნ-ტის იურიდ. ფაკ-ტზე. პარალელურად დაამთავრა (1906) რეჟისორ ა. დოლინოვის დრამ. კურსები და მონაწილეობდა ოდესის რუს. დრამ. დასის წარმოდგენებში. სამშობლოში დაბრუნების შემდეგ 1908 პირველად გამოვიდა თბილ. ქართ. თეატრის სცენაზე დ. ერისთავის „სამშობლოში" და ჩაირიცხა თბილ. დრამ. დასში, სადაც სიკვდილამდე მოღვაწეობდა. ა.-ი-ის მიერ განსახიერებული როლები გამოირჩეოდა ცხოვრებისეული სიმართლითა და მხატვრული დამაჯერებლობით — გელა (წერეთლის „პატარა კახი"), არსენა (ყაზბეგის „არსენა"), გიგო და შაქრო (გედევანიშვილის „მსხვერპლი" და „გამცემი"), გლახა ჭრიაშვილი (ჭავჭავაძის „გლახა ჭრიაშვილი"), მოურავი (ცაგარლის „რაც გინახავს, ველარ ნახავ"), დე სანტოსი (გუცკოვის „ურიელ აკოსტა"), ტირესია და კრეონტი (სოფოკლეს „ოიდიპოს მეფე" და „ანტიგონე"), ფლაქსმანი (ერნსტის „პედაგოგები") და სხვ. *ე. შაფათავა*.

**არადი** (Arad), ქალაქი დას. რუმინეთში, მდ. მურეშის ნაპირზე, უნგრ. საზღვართან; არადის ჟუდეცის (მაზრის) ადმ. ცენტრი. 137 ათ. მცხ. (1970). მნიშვნელოვანი სატრანსპ. კვანძი და მსხვილი სამ-

არადეთი. ციხე-გალავანი. XVIII ს. I ნახევარი.

არაგონიტი. კრისტალის ფორმა.

რეწვ. ცენტრი. ძირითადი დარგებია მანქანათმშ. (ვაგონები, ჩარხები, ლოკომოტივები), საფეიქრო, კვების (შაქრის ქ-ნა, წისქვილები და სხვ.) მრეწვ., ფეხსაცმლის, ავეჯის, ქიმ. საქონლის, საშენ მასალათა წარმოება. ა. იხსენიება XII ს-იდან.

**არადი** (Arad), ჟუდეცი (მაზრა) დას. რუმინეთში, ისტ. ოლქების ბანატის ჩრდ. და კრიშანის სამხრ. ნაწილის ტერიტორიაზე. ფართ. 7741 *კმ*². მოსახლ. 490 ათ. კაცი (1969). ადმ. ც. — ქ. არადი. უკავია შუა დუნაის დაბლობის აღმ. განაპირა და დას. რუმინეთის მთების სამხრ.-დას. ნაწილი. განვითარებულია მანქანათმშ., საფეიქრო, კვების (არადი), ხის დასამუშ. (ბოქსიგი, ლიპოვა) მრეწვ., საშენ მასალათა წარმოება (სებიში, ბირსა), გრანიტის, ანდეზიტის, მარმარილოსა და ტალკის მოპოვება. მთების დას. ფერდობებზე გაშენებულია ვენახები, მურეშის ხეობაში — ბაღები, ბოსტნები. შუა დუნაის დაბლობზე მოჰყავთ ხორბალი, სიმინდი, მზესუმზირა, შაქრის ჭარხალი, თამბაქო და კანაფი. აშენებენ მსხვ. რქ. საქონელს.

**არადუ,** სოფელი აფხ. ასსრ ოჩამჩირის რ-ნში, მდ. მოქვის მარჯვ. ნაპირზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., ცაგერა). ზ. დ. 40 *მ,* შავი ზღვიდან 5 *კმ,* ოჩამჩირიდან 8 *კმ.* მერძევეობა-მებოსტნეობის საბჭ. მეურნეობა. დაწყ., რვაწლ. და 2 საშ. სკოლა, ბაგა, 2 კლუბი, 2 ბ-კა, მედპუნქტი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**არაევკლიდური გეომეტრიები,** პირდაპირი გაგებით, *ევკლიდეს გეომეტრიისაგან* განსხვავებული გეომ. სისტემების სახელწოდება. ა. გ-ს შორის განსაკუთრებული მნიშვნელობა აქვს ლობაჩევსკის (ჰიპერბოლურ) და რიმანის (ელიფსურ) გეომეტრიებს. *ლობაჩევსკის გეომეტრია* მიიღება, თუ ევკლიდეს გეომ. აქსიომათა სისტემაში პარალელობის აქსიომას (V პოსტულატს) შევცვლით შემდეგი აქსიომით: „სიბრტყის წრფის გარეშე წერტილზე შეიძლება ერთზე მეტი პარალელური (არათანამკვეთი) წრფის გატარება“, ხოლო დანარჩენ აქსიომებს უცვლელად დავტოვებთ.

*რიმანის გეომეტრია* მიიღება, თუ ევკლიდეს გეომ. აქსიომათა სისტემაში პარალელობის აქსიომას შევცვლით შემდეგი აქსიომით: „სიბრტყის წრფის გარეშე წერტილზე არ შეიძლება არც ერთი პარალელური წრფის გატარება“ და ამავე დროს ზოგიერთ სხვა აქსიომას გამოვრიცხავთ. იხ. აგრეთვე სტ. *გეომეტრია, გეომეტრიის საფუძვლები, ელიფსური გეომეტრია, მინკოვსკის გეომეტრია.*

*ლიტ.*: ფხაკაძე ა., გეომეტრიის საფუძვლები, თბ., 1961; Александров П. С., Что такое неевклидова геометрия, М., 1950; Ефимов Н. В., Высшая геометрия, 4 изд., М., 1961; Клейн Ф., Неевклидова геометрия, пер. с нем., М.—Л., 1936.

**არავაკები,** აროვაკები, არუაკები, ინდიელ ტომთა ლინგვ. ნიშნით გაერთიანებული ჯგუფი სამხრ. ამერიკაში (იხ. *არავაკული ენები*). სახელწოდება უკავშირდება ერთ-ერთ ტომს, რ-საც ევროპელები პირველად შეხვდნენ სამხრ. ამერიკის დაპყრობის შემდეგ. იმ ხანებში ა. ცხოვრობდნენ ჩაკოდან და მდ. შინგუს სათავეებიდან მოყოლებული ვესტ-ინდ. კუნძულებამდე და მდ. ამაზონის შესართავიდან ანდების აღმ. კალთებამდე. XV ს-ში კონტინენტის ჩრდ.-აღმ. ნაწილიდან და მცირე ანტილის კ-ებიდან ა. განდევნეს კარიბულმა ტომებმა. დიდი ანტილის კ-ებზე მცხოვრები ა. ესპანელებმა ამოწყვიტეს. ამჟამად ა. უმთავრესად ცხოვრობენ დას. ვენესუელაში, კოლუმბიასა და პერუს აღმ. ოლქებში. დას. ბრაზილიასა და გვიანის სანაპიროზე. რაოდენობა დაუდგენელია. ა-ის უმრავლესობა ბინადარი მიწათმოქმედია. ძნელად მისასვლელ ტყიან რ-ნებში შეინარჩუნეს გვაროვნული წყობილება და ანიმისტური რელიგია.

*ლიტ.*: Народы Америки, т. 2, М., 1959.

**არავაკული ენები,** სამხრ. ამერიკის ინდიელთა ენების ერთ-ერთი დიდი ოჯახი. გავრცელებულია მდ. ორინოკოს, რიო-ნეგროსა და ამაზონის აუზებში, აგრეთვე ვესტ-ინდ. კ-ებსა და სამხრ. ფლორიდაში. მოიცავს 40-მდე ენას, რ-ებსაც ყოფენ 4—8 ქვეჯგუფად. ა. ე-თა შორის მნიშვნელოვანია ლოკონო (საკუთრივ არავაკული), გოახირო, მაიპურე, აჩაგუა, პარესი. ა. ე-ის ფონოლოგიურ სისტემას ახასიათებს განვითარებული ვოკალიზმი (6—7 ფონემა) და ღარიბი კონსონანტიზმი (12—14 ფონემა). მორფოლ. სტრუქტურისათვის ნიშანდობლივია აგლუტინაცია პოლისინთეტიზმის ტენდენციით. განვითარებულია სიტყვაწარმოების სისტემა. სუფიქსაციის უპირატესობის მიუხედავად, დიდ როლს ასრულებს პრეფიქსაცია (კუთვნილების აღნიშვნა სახელებში, სუბიექტისა — ზმნაში, ზმნისწინები და სხვ.). ნაცვალსახელოვანი ქვემდებარე ხშირად მოსდევს ზმნას, ხოლო ჩვენებითი ნაცვალსახელი — საზღვრულს. ენათა შორის სხვაობა არსებითად ლექსიკური ხასიათისაა.

**არაზი** (ნამდვ. გვარი — მოვსეს მელიქის ძე არუთინიანი) (1. IV. 1878, შულავერი, ახლანდ. შაუმიანი, საქ. სსრ, — 21. XII. 1964, ერევანი), სომეხი საბჭ. მწერალი, სომხ. პროლეტ. პროზის ერთ-ერთი ფუძემდებელი. სწავლობდა პეტერბ. ტექნოლ. ინ-ტში. რევ. მოღვაწეობისათვის ორჯერ დააპატიმრეს (1901, 1903). სამწერლო ასპარეზზე გამოვიდა 1906. მისი მცირე ფორმის მოთხრობები („უკანასკნელი სიზმარი“, 1912; „მზე“, 1913; „ზღაპრები“, 1913; „სისხლიანი ყვავილი“, 1916) გამსჭვალულია რევ. სულისკვეთებით. რევ. შემდეგ მისი შემოქმედების მთავარი თემა გახდა ადამიანის ფორმირება ახალი ცხოვრების პირობებში (მოთხრ. „ამხანაგი მუკუჩი“, 1924; „შეშინებული ჰანესი“, 1927). ავტობიოგრ. რომანში „ალმოდებული ჰორიზონტი“ (1940) ასახა სომეხი ინტელიგენციის რევ. წარსული, ხოლო რომანი „ისრაელ ორი“ (1959) მიუძღვნა სომეხი ხალხის განმათ. ბრძოლას XVII—XVIII სს. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით და ორი სხვა ორდენით.

**არათანასწორუფლებიანი ხელშეკრულება,** საერთაშ. შეთანხმება, რ-საც ძლიერი იმპერიალ. სახელმწიფო თავს ახვევს სუსტ სახელმწიფოს, ხშირად ეკონ. თუ სამხ. „დახმარების“ საბაბით, და რომლითაც ილახება სუსტი სახელმწიფოს ეკონ. და პოლიტ. დამოუკიდებლობა, მისი არსებითი ინტერესები.

ა. ხ. ეწინააღმდეგება თანამედროვე საერთაშ. სამართ. ძირითად პრინციპებს, კერძოდ, სახელმწიფოთა სუვერენული თანასწორობის პრინციპს.

**არათვითმმართველი ტერიტორია,** კაპიტალ. სახელმწიფოს კოლონ. სამფლობელო (მაგ., საფრ. „ზღვისიქითა დეპარტამენტი“ ვესტინდოეთში — *გვადელუპა,* აშშ-ის სამფლობელო წყნარი ოკეანის დას. ნაწილში — *გუამი*). გაეროს წესდება (თავი XI — დეკლარაცია ა. ტ-ების შესახებ) გაეროს წევრ ყველა სახელმწიფოს, რ-იც ა. ტ-ს ფლობს, მისი მართვისათვის პასუხისმგებლად თვლის და ვალდებულებას აკისრებს მაქსიმალურად შეუწყოს ხელი მის კეთილდღეობას, სახელდობრ: პატივი სცეს მისი ხალხის კულტურას, უზრუნველყოს მისი პოლიტ., ეკონ. და სოც.-კულტ. პროგრესი, განავითაროს თვითმმართველობა და ხელი შეუწყოს თავისუფალი პოლიტ. ინ-ტების განვითარებას. მმართველმა სახელმწიფომ რეგულარულად უნდა მიაწოდოს გაეროს გენ. მდივანს ინფორმაცია ა. ტ-ის მდგომარეობის შესახებ. დეკლარაციის დებულებები არ ვრცელდება იმ კოლონ. სამფლობელოზე, რ-ზეც საერთაშ. მეურვეობაა დაწესებული (იხ. *მეურვეობის საერთაშორისო სისტემა*). დეკლარაცია არ ითვალისწინებს ა. ტ-თვის დამოუკიდებლობის მინიჭებას, ამით იგი ეწინააღმდეგება ხალხთა თვითგამორკვევის პრინციპს, რ-საც გაეროს წესდებაც აღიარებს; ამ ნაწილში დეკლარაცია ძალადაკარგულად უნდა ჩაითვალოს მას შემდეგ, რაც გაერომ მიიღო *დეკლარაცია კოლონიური ქვეყნებისა და ხალხებისათვის დამოუკიდებლობის მინიჭების შესახებ.* იმპერიალიზმის კოლონ. სისტემის ლიკვიდაციის პროცესში სულ უფრო მცირდება ა. ტ-ების რიცხვი და მათ ადგილას ჩნდება ახალი სუვერენული სახელმწიფოები.
*გ. ჟვანია.*

**არაია** (Araia, Araja) ფრანჩესკო (25. VI. 1709, ნეაპოლი, — დაახლ. 1770, ბოლონია), იტალ. კომპოზიტორი. 1735—59 და 1762 მუშაობდა რუს. სამეფო კარის კომპოზიტორად და კაპელმაისტერად. 1736 პეტერბურგში დადგა თავისი ოპერა „სიყვარულისა და სიძულვილის ძალა“ (პირველი დიდი საოპერო სპექტაკლი რუსეთში), 1755 კი ოპერა „ცეფალი და პროკრისი“ — პირველი რუს. ორიგინ. ოპერა (ტექსტი ა. სუმაროკოვისა). ამ სპექტაკლმა საფუძველი ჩაუყარა რუს. საოპერო დასის შექმნას. ა-ს ოპერები დაწერილია ისტ.-მითოლ. სიუჟეტებზე, ტრად. იტალ. ოპერა-სერიას სტილით. წერდა აგრეთვე კანტატებს, სონატებს და სხვ.


გ. არადელი-იშხნელი.

**არაკანი,** ისტ. სახელმწიფო სამხრ.-დას. ბირმაში, თანამედროვე ოლქის რაქაინის (არაკანი) ტერიტორიაზე, იარსება 1785-მდე. ახ. წ. პირველ საუკუნეებში ა-ში სახელმწიფოს შექმნას (რ-საც სათავეში ედგა ჩანდრას დინასტია) უკავშირებენ ინდოეთის გავლენას. ძირითადი რელიგიებია: ინდუიზმი (X ს-მდე), ბუდიზმი (გავრცელდა II ს-ში), ისლამი (X—XII სს-იდან). XI—XIII სს. ა-ის ჩრდ. რ-ნები ვასალურად დაექვემდებარნენ *პაგანს.* 1374-იდან ა-ს ხან *ავა* იმორჩილებდა, ხან — *პეგუ.* XV ს. პირველ მესამედში ა-მა დამოუკიდებლობა მოიპოვა. 1433 ა-ის დედაქალაქი გახდა ქ. მროხაუნი. XV ს. მეორე ნახ-იდან XVII ს. პირველ ნახ-მდე ა. ძლიერ სახელმწიფოდ ითვლებოდა. მის ეკონომიკაში მნიშვნელოვან როლს თამაშობდა საზღვაო ვაჭრობა და მეკობრეობა, რ-იც ძირითადად პორტუგალიელ ავანტიურისტთა ხელთ იყო. XVII ს. II ნახ-იდან დაიწყო ა-ის დაცემა; იგი დააჩქარა მოგოლთა იმპერიასთან ომში დამარცხებამ (1666), ფეოდ. სეპარატიზმმა და ტახტისათვის ბრძოლამ. 1784 ა. დაიპყრო ბირმის მმართველმა ბოდოპაიამ და 1785 ბირმას შეუერთა.

**არაკანის მთები,** რაქაინი, არაკან-იომა, მთები დას. ბირმაში. სიგრძე დაახლ. 800 *კმ,* სიმაღლე 3053 *მ*-მდე (მწვ. ვიქტორია). ა. მ. ალპ. ასაკის რთული აგებულების ანტიკლინორიუმია. ძირითადი ქედების ბირთვი აგებულია ტრიასული და ცარცული თიხა-ფიქლებით, ქვიშაქვებით და კვარციტებით; ფრთებზე პალეოგენური დანალექი ქანებია. ა. მ. უმთავრესად საშ. სიმაღლისაა, უახლესი ტექტონ. მოძრაობების შედეგად დანაწევრებულია და აზევებული. ჩრდ-ით პარალელურ ქედებში მოქცეულია ღრმა ეროზიულ-ტექტონ. ხეობები. სამხრეთისკენ მთათა სისტემა ვიწროვდება და დაბალ (150—200 *მ*) ბორცვიან მწკრივად იქცევა. დას. ქარპირა ფერდობები შემოსილია ტენიანი სუბტროპ. ტყით, აღმ. ფერდობებზე 1000 *მ* ზემოთ მარადმწვანე მუხა და ფიჭვია. ა. მ-ის აღმ. კალთაზე ქრომიტის საბადოებია.

**არაკაჟუ** (Aracaju), ქალაქი და ნავსადგური აღმ. ბრაზილიაში, ატლანტის ოკ. სანაპიროზე, სერჟიპის შტატის ადმ. ცენტრი. 156, 2 ათ. მცხ. (1968). რკინიგზის სადგური. შაქრის, საფეიქრო, ტყავის

მრეწვ. გააქვთ შაქარი, ბამბა, ხე-ტყე, ტყავი, ბრინჯი, ყავა.

**არაკვა,** სოფელი ახალქალაქის რ-ნში, მდ. ბარალეთის ნაპირზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., გომანი, ზაკვი, თირკნა, თოთხამი, კორხი, მაჭატია, ოლავერდი, ორჯა). ზ. დ. 1700 *მ,* ახალქალაქიდან 10 *კმ;* კოლ-ბა (მეცხოველეობა). საშ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, ამბულ., კავშირგაბმ. განყ-ბა.

**არაკი,** ზღაპრული შინაარსის *იგავი.*

**არაკი** სადაო (26. V. 1877 — 2. XI. 1966), იაპონიის სამხ. და პოლიტ. მოღვაწე, გენერალი (1933-იდან). მეთაურობდა „ახალგაზრდა ოფიცრების" დაჯგუფებას, რ-იც კუხარას, ნაკაძიმასა და სხვ. კონცერნებთან იყო დაკავშირებული. 1931—34 ა. სამხ. მინისტრი იყო, 1938—39 — განათლების მინისტრი, 20—40-იან წლებში — იაპონიის იმპერიალ. აგრესიის ერთ-ერთი ხელმძღვანელი და იდეოლოგი. 1948 ა-ს საერთაშ. სამხ. ტრიბუნალმა სამუდამო პატიმრობა მიუსაჯა. 1955 გაათავისუფლეს ავადმყოფობის გამო.

**არაკიჩი** (1953-მდე დ ი დ ი ა გ ა რ ა კ ი), სოფელი აფხ. ასსრ ოჩამჩირის რ-ნში, სამურზაყანოს დაბლობზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., დაჩა). ზ. დ. 80 *მ,* შავი ზღვიდან 6 *კმ,* ოჩამჩირიდან 31 *კმ;* ხ. შაუმიანის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა, მეჩაიეობა). დაწყ. და საშ. სკოლები, კლუბი (კინოდანადგარი), მედპუნქტი.

**არაკლასიკური ლოგიკა,** ლოგიკა არაკლასიკურია, თუ მასში უკუგდებულია მთლიანად ან ნაწილობრივ, ორფასობის პრინციპი, კლასიკური ლოგიკისაგან განსხვავებით, რ-შიც ეს პრინციპი ყოველგვარი შეზღუდვის გარეშეა მიღებული. ორფასობის პრინციპი ასე შეიძლება ჩამოყალიბდეს: ნებისმიერი თვისება ნებისმიერ საგანს აქვს ან არა აქვს (ან ნებისმიერი მიმართება ნებისმიერ საგნებს ერთმანეთთან აქვთ ან არა აქვთ). ა. ლ-ებიდან ყველაზე მეტად განვითარებულია *ინტუიციონისტური ლოგიკა.* მასში უკუგდებულია აქტუალური უსასრულობის აბსტრაქცია, რ-იც ორფასობის პრინციპით მართლდება. *მოდალობათა ლოგიკის* სხვადასხვა სისტემაში გათვალისწინებულია არა მხოლოდ ის, რომ საგანს აქვს ან არა აქვს ნებისმიერი თვისება, არამედ ისიც, რომ საგანს ეს თვისება შესაძლოა ჰქონდეს ან არ ჰქონდეს აუცილებლობით. შემთხვევით და ა. შ. ამიტომ მოდალობათა ლოგიკებისათვის დამახასიათებელია ისეთი ოპერატორების გამოყენება, როგორიცაა „აუცილებელია, რომ", „შემთხვევითია, რომ" და ა. შ. *მრავალფასა ლოგიკებში* ორფასობის პრინციპი იცვლება ან *n*-ფასობის პრინციპით (სასრულოფასა ლოგიკებში), სადაც n მთელი დადებითი რიცხვია, ან უსასრულოფასობის პრინციპით (უსასრულოფასა ლოგიკებში). ა. ლ-ებია აგრეთვე *დეონტიკური ლოგიკა, მინიმალური ლოგიკა, დროის ლოგიკა* და სხვ.

*ლიტ.*: Гейтинг А., Интуиционизм, М., 1964; Модальная логика и семантика. Сб. ст., М., 1967; Неклассическая логика. Сб. ст., М., 1970; Rosser J. B., Turquette A. R., Manyvalued logics, Amst., 1952; Wright G. H., An essay in modal logic, Amst., 1951.

*ლ. ესაკია.*

**არაკჩეევი** ალექსი. ანდრიას ძე, იხ. *არაქჩეევი ა. ა.*

**არალეგალური ბოლშევიკური სტამბები საქართველოში,** 1900-იდან საქართველოში მოქმედი სოც.-დემოკრატიული იატაკქვეშა სტამბები, სადაც იბეჭდებოდა პროკლამაციები, ბროშურები, გაზეთები და სხვა რევ. ლიტ-რა; არალეგალური სტამბის ერთ-ერთი პირველი ორგანიზატორი საქართველოში ლ. კეცხოველი იყო. სტამბების ძირითად ფინანს. წყაროს მუშათა შესატანი და ს.-დ. ორგანიზაციებიდან მიღებული ანარიცხები წარმოადგენდა. 1900 ზაფხულში რსდმპ თბილისის კომიტეტმა მოაწყო ორი არალეგ. სტამბა ჩუღურეთსა და ნაძალადევში, სადაც იბეჭდებოდა მუშათა საგაფიცვო ფურცლები. 1902 დამდეგს ი. სტალინისა და ს. თოდრიას ხელმძღვანელობით ბათუმში დაარსდა არალეგალური სტამბა, სადაც დაიბეჭდა ბათუმის ს.-დ. ჯგუფის ფურცლები და პროკლამაციები. იმავე წელს თბილისში დაარსდა რსდმპ თბილ. კომიტეტისა (დაიბეჭდა პროკლამაციები, ბროშურები, გაზ. „ბრძოლა", № 4) და „სომეხ. სოც.-დემ. კავშირის" (დაიბეჭდა გაზ. „პროლეტარიატი", № 1) სტამბები, ხოლო 1903 — *ავლაბრის სტამბა.* 1903—05 სხვადასხვა დროს ი. სტალინის, კამოს, ი. წივწივაძის, ბ. ბიბინეიშვილის ხელმძღვანელობით მოეწყო რსდმპ კავკასიის კავშირის ადგილ. კომიტეტების არალეგალური სტამბები თბილისში, ბათუმში, ქუთაისსა და ჭიათურაში; 1906—07 კი — თბილ., ქუთ., ბათუმის, ჭიათურის, სამტრედიის, სოხუმის, გურიის, სამეგრელოს, გორის, ცხინვალის, ხაშურის, თელავისა და სიღნაღის სტამბები. 1909 ოქტ.—1910 წ. 7 ივლ. მოქმედებდა რსდმპ თბილ. კომიტეტის არალეგალური სტამბა, რ-ის ორგანიზატორები იყვნენ გ. ნაფეტვარიძე, პ. საბაშვილი და ნ. ტეტიუცკი (დაიბეჭდა „თბილისის პროლეტარი", მისი დამატება «„თბილისის პროლეტარის" ფურცელი» და პროკლამაციები). 1913—16 სხვადასხვა დროს არალეგ. სტამბები მოქმედებდნენ ჭიათურაში, ხონში, თბილისსა და ლანჩხუთში.

1917 თებ. რევ. შემდეგ, ერთხანს, საქართველოში ბოლშევიკური ლიტ-რა ლეგალურად გამოდიოდა, ხოლო 1918-იდან — კვლავ არალეგალურად. 1918 აპრილში შ. ცაგარეიშვილის ხელმძღვანელობით დაარსდა არალეგალური სტამბა ქუთაისში (დაიბეჭდა გაზ. *„მუშის ბრძოლა"*). 1918—20 სხვადასხვა დროს საქართველოში 9 არალეგალური სტამბა მოეწყო. ამათგან ყველაზე დიდი იყო რკპ (ბ) კავკასიის სამხარეო კომიტეტის კუკიის არალეგალური სტამბა (1919—20) (დაიბეჭდა გაზეთები: „კავკაზსკაია პრავდა", *„კომუნისტი"*, „ჯარისკაცი" და პროკლამაციები). არალეგალურმა სტამბებმა დიდი როლი ითამაშა ამიერკავკასიაში სოციალ. რევ. გამარჯვების საქმეში.

*ლიტ.*: ბიბინეიშვილი ბ., მეოთხედი საუკუნის მანძილზე, თბ., 1932; გეგეშიძე ზ., საქართველოს ბოლშევიკური ორგანიზაციების არალეგალური სტამბები. 1900—1920, თბ., 1965; თოდრია ს., ალიონიდან გათენებამდე, «რევოლუციის მატიანე», 1923, № 3, 4, 5; 1927, № 2—3, 4—5; რსდმპ კავკასიის კავშირის კომიტეტის ავლაბრის არალეგალური სტამბა(1903—1906). მასალებისა და დოკუმენტების კრებული, თბ., 1954; რსდმპ კავკასიის კავშირის პროკლამაციები (1903—1905), თბ., 1955.

*ზ. გეგეშიძე.*

**არალი,** სოფელი ადიგენის რ-ნში (უდის სოფსაბჭო), მდ. ქვაბლიანის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 1120 *მ,* ადიგენიდან 19 *კმ,* ახალციხიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 17 *კმ.* კოლ-ბა (მეცხოველეობა, მეხილეობა, მემინდვრეობა,). საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, საფერშლო-სამეანო პუნქტი, კავშირგაბმ. განყ-ბა. შუა საუკ. ეკლ. ნანგრევები.

ა. იხსენიება „გურჯისტანის ვილაიეთის დიდ დავთარში" (XVI ს. მიწურული). იმ დროისათვის ა-ში 18 კომლია აღრიცხული.

**არალითონები,** ქიმ. ელემენტები, რ-თაგანაც წარმოქმნილ მარტივ ნივთიერებებს არ გააჩნიათ *ლითონების* დამახასიათებელი ფიზ. თვისებები და ამასთანავე უმეტეს შემთხვევაში ამჟღავნებენ ელექტრონების მიერთების უნარს. ა-სა და ლითონებს შორის მკვეთრი ზღვარის გავლება არ შეიძლება, რადგან ელემენტთა პერიოდულ სისტემაში ლითონებიდან ა-ზე გადასვლა თანდათანობით ხდება. არსებობს ელემენტები, რ-თაც აქვთ როგორც ლითონური, ისე არალითონური თვისებები. ა-ს განეკუთვნება ფთორი, ქლორი, ბრომი, იოდი, ჟანგბადი, გოგირდი, სელენი, ტელური, აზოტი, ფოსფორი, დარიშხანი, ნახშირბადი, სილიციუმი, ბორი, აგრეთვე წყალბადი. ტიპური ლითონებისაგან განსხვავებით, ა. ჟანგბადთან მჟავურ ჟანგეულებს — მჟავათა ანჰიდრიდებს (მაგ., $Cl_2O_7$, $SO_2$, $SO_3$, $N_2O_5$, $CO_2$, $SiO_2$ და სხვ.) წარმოქმნიან. ამ ჟანგეულთა ჰიდრატები მჟავებია. წყალბადთან ზოგი ა. ადვილად აქროლად ნაერთებს (მაგ., HCl, HBr, $CH_4$, $H_2S$) იძლევა, ხოლო ლითონებთან ტიპური ა.—იონურ ნაერთებს (მაგ., NaCl,). ა-ს ინერტულ აირებსაც მიაკუთვნებენ.

*ლიტ.*: Некрасов Б. В., Основы общей химии, 2 изд., т. 1, М., 1969; Реми Г., Курс неорганической химии, пер. с нем., 2 изд., т. 1, М., 1972.

**არალითონური ჩანართები** ლ ი თ ო ნ შ ი, ტექ. ლითონებსა და შენადნობებში ჟანგეულების, სულფიდების, ნიტრიდებისა და სხვ. სახით ჩართული მაკრო-, მიკრო- ან სუბმიკროსკოპული არალითონური ნაწილაკები. ა. ჩ. მკვეთრად აუარესებს ლითონის მექან., ტექნოლ. და საექსპლუატაციო თვისებებს. განსაკუთრებით მავნეა სულფიდები და ჟანგეულები. სულფიდები ჟანგეულებთან ერთად ხშირად ქმნიან კომპლ. ნაერთებს — ოქსისულფიდებს, რ-თა ნაწილაკები ლითონის ცხელი დეფორმაციისას ლითონთან ერთად ბოჭკოვან სტრუქტურას წარმოქმნის და მკვეთრ *ანიზოტროპიას* განაპირობებს. განასხვავებენ ჟანგეულების ენდოგენურსა და ეგზოგენურ ჩანართებს. ენდოგენური ჩანართები ლითონის გამოდნობისა და გადადნობის ან გაცივებისა და კრისტალიზაციის პროცესში წარმოიქმნება. ფოლადებში ასეთი ჩანართები უმთავრესად შპინელების, ალუმინის ჟანგისა და რთული სილიკატების ნაწილაკთა სახით გვხვდება. ეგზოგენური ჩანართების წარმოშობის მიზეზი შეიძლება იყოს თხევადი ლითონის თანმხები სამსხმელო ყალიბების, ღუმლის, ციცხვის ქიმ. ეროზია და მექან. დაშლა; ჰაერით ლითონის დაჟანგვა ან ლითონში წიდის ნაწილაკების მოხვედრა. ეგზოგენური ჩანართები, ჩვეულებრივ, კვარცის, კორუნდის, შამოტური წარმოშობის ალუმინსილიკატებისა და $nFeO \cdot mAl_2O_3$-ის ტიპის ალუმინატების მსხვილ ნაწილაკთა სახით გვხვდება. ა. ჩ-თან ბრძოლის ძირითადი ღონისძიებებია: ლითონში გოგირდის შემცველობის მაქს. შემცირება, განმჟანგველებისა და ლითონის განჟანგვის ოპტიმალური მეთოდების შერჩევა, სადნობი და სამსხმელო მოწყობილობის ცეცხლგამძლე ამონაგის ქიმ. და მექან. მდგრადობის გაზრდა.

*ვ. მჭედლიშვილი.*

**არალიისებრნი** (Araliaceae), ორლებნიან მცენარეთა ოჯახი. ხეები ან ბუჩქები (ზოგჯერ მცოცავი), იშვიათად კი მრავალწლოვანი ბალახებია. ყვავილები შეკრებილია რთულ ქოლგებად, თავაკებად ან თავთავებად. ნაყოფი ხშირად წვნიანია. ა-თა ოჯახი აერთიანებს 70-მდე გვარსა და 850-მდე სახეობას. გავრცელებულია უმთავრესად ტროპიკებსა და სუბტროპიკებში. სსრკ-ში ცნობილია 7 გვარი: 6 — შორეულ აღმოსავლეთში და 1 — კავკასიაში. კულტივირებულია 4. საქართველოს ბაღებსა და პარკებში იზრდება დეკორ. ჩ ი ნ უ რ ი ა რ ა ლ ი ა (A. chinensis || A. mandschurica), ე კ ლ ი ა ნ ი ა რ ა ლ ი ა (A. spinosa), *სურო,* რ-იც ბუნებრივადაც გვხვდება, და სხვ. ტექ. მნიშვნელობა აქვს ი ა პ ო ნ უ რ ქ ა ღ ა ლ დ ი ს ხ ე ს (Tetrapanax papyriferum), რ-ის გულგულისაგან ჩინეთში ამზადებენ

| ტრანსკრიფცია | მცირეაზიური | პალმირული | სასანური |
| --- | --- | --- | --- |
| ა | 𐡀 | 𐡠 | 𐭠 |
| ბ | 𐡁 | 𐡡 | 𐭡 |
| გ | 𐡂 | 𐡢 | 𐭢 |
| დ | 𐡃 | 𐡣 | 𐭣 |
| ჰ | 𐡄 | 𐡤 | 𐭤 |
| ვ̂ | 𐡅 | 𐡥 | 𐭥 |
| ზ | 𐡆 | 𐡦 | 𐭦 |
| ხ | 𐡇 | 𐡧 | 𐭧 |
| ტ | 𐡈 | 𐡨 | 𐭨 |
| ი | 𐡉 | 𐡩 | 𐭩 |
| ქ | 𐡊 | 𐡪 | 𐭪 |
| ლ | 𐡋 | 𐡫 | 𐭫 |
| მ | 𐡌 | 𐡬 | 𐭬 |
| ნ | 𐡍 | 𐡮 | 𐭭 |
| ს | 𐡎 | 𐡰 | 𐭮 |
| ℓ | 𐡏 | 𐡱 | 𐭥 |
| პ | 𐡐 | 𐡲 | 𐭯 |
| ც | 𐡑 | 𐡳 | 𐭰 |
| ყ̂ | 𐡒 | 𐡴 | 𐭬 |
| რ | 𐡓 | 𐡵 | 𐭥 |
| შ | 𐡔 | 𐡶 | 𐭱 |
| თ | 𐡕 | 𐡷 | 𐭲 |

არამეული დამწერლობა.

ქაღალდს; კულტივირებულია კავკ. შავი ზღვის სანაპიროზე, კერძოდ, დას. საქართველოში. ა-თა ოჯახში შედის აგრეთვე მნიშვნელოვანი სამკურნ. მცენარეები (*ჟენშენი,* ელეუთეროკოკი და სხვ.).

**არალის ზღვა,** ა რ ა ლ ი (თურქ. არალ — კუნძული; ასე ეწოდებოდა ძველად ადგილს მდ. ამუდარიის შესართავთან, შემდეგ კი მთელ ტბასაც), გაუდინარი მლაშე ტბა ყაზ. და უზბ. სსრ-ში, ზ. დ. 53 *მ* სიმაღლეზე. ფართ. კუნძულებიანად 64,5 ათ. $კმ^2$. მაქს. სიგრძე 428 *კმ,* სიგანე 235 *კმ*. საშ. სიღრმე 20—25 *მ,* მაქს.—67 *მ*. აუზის ფართ. 690 ათ. $კმ^2$. წყლის მასის საშ. მოცულობა დაახლ. 1000 $კმ^3$. ზღვაში დაახლ. 300 კუნძულია, მ. შ. უდიდესია ქოქარალი, ბარსაქელმესი, აღორძინებისა. ერთვის მდ-ები ამუდარია და სირდარია. ჰავა კონტინენტურია. ჰაერის საშ. ტემპ-რა ზაფხულში 24—26°C, ზამთარში — 7°-იდან — 13,5° C-მდე. ნალექები დაახლ. 100 *მმ* წელიწადში. წყლის ზედაპირის ტემპ-რა ზაფხულში 26—30°C, ზამთარში 0°-ზე ქვემოთ ეცემა. მარილიანობა 10—11°/₀₀, სამხრ.-აღმ. ნაპირთან 14°/₀₀. ზღვის დონის სეზონური რყევა საშ. 25 *სმ*-ია, ხოლო მრავალწლიური რყევა 3 *მ*-მდე აღწევს. უკანასკნელ 10—15 წელიწადში ზღვის დონემ საგრძნობლად დაიწია, ვინაიდან ამუდარიისა და სირდარიის წყალი სარწყავადაა გამოყენებული. განვითარებულია ნაოსნობა, თევზჭერა. ა. ზ-ის სანაპიროები სუსტადაა დასახლებული. ნავსადგურებია არალსკი და მუინაქი. პირველად გამოიკვლია და რუკაზე დაიტანა ა. ბუტაკოვმა 1848 — 49.

**არალისპირა ყარაყუმი,** ქვიშიანი უდაბნო ყაზ. სსრ-ში, არალის ზღვის ჩრდ.-აღმ-ით. გავრცელებულია შიშველი და მცენარეული საფრით ნახევრად შემოსილი ქვიშები, რ-თა შორის მარილიანი ტბებია. ჰავა კონტინენტურია. იანვ. საშ. ტემპ-რა 12°-იდან — 14° C-მდე, ივლისისა 24°-იდან 26° C-მდე. აბსოლუტური მაქს. 42°C, აბსოლუტური მინ. — 42°C. ნალექები დაახლ. 100—150 *მმ* წელიწადში. ზამთრის საძოვრები.

**არალოვი** სიმონ ივანეს ძე [18 (30). XII. 1880, მოსკოვი,—22. V. 1969, იქვე], საბჭ. სამხედრო და სახელმწ. მოღვაწე. სკკპ წევრი 1918-იდან. I მსოფლიო ომის მონაწილე. 1917 სათავეში ჩაუდგა მე-3 არმიის მენშევიკ-ინტერნაციონალისტთა ფრაქციას. აირჩიეს საბჭოების მე-2 ყრილობის დელეგატად და ცაკის II მოწვევის წევრად მე-3 არმიიდან. 1918 იანვრიდან წითელ არმიაშია საპასუხისმგებლო პოსტებზე. 1921-იდან დიპლ. სამუშაოზეა. იყო სრულუფლებიანი წარმომადგენელი ლიტვაში, თურქეთსა და ლატვიაში, 1925-იდან —სსრკ საგარეო საქმეთა სახ. კომისარიატის კოლეგიის წევრი, 1927-იდან სსრკ სახ. მეურნ. უმაღ. საბჭოს პრეზიდიუმის წევრი, შემდეგ — ფინანსთა სახ. კომისარიატის კოლეგიის წევრი. 1941 მოხალისედ წავიდა ფრონტზე და განვლო საბრძოლო გზა რიგითი ჯარისკაციდან პოლკოვნიკამდე. 1946-იდან პარტ. სამუშაოზე იყო მოსკოვში. 1957 პენსიაზე გავიდა. გამოაქვეყნა მოგონებები: „ლენინს მივყავდით გამარჯვებისაკენ" (1962), „საბჭოთა დიპლომატის მოგონებები 1922—1923" (1960) და სხვ. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, სხვა ორდენებითა და მედლებით.

**არალსკი,** ქალაქი (1938-იდან) ყაზ. სსრ ყიზილ-ორდის ოლქში, არალსკის რ-ნის ცენტრი. ნავსადგური არალის ზღვაზე, რკინიგზის სადგ. (არალის ზღვა) ორენბურგ—ტაშკენტის ხაზზე. 39 ათ. მცხ. (1974). თევზსარეწი რ-ნის ცენტრი. თევზკომბინატი, გემთშემკეთებელი, ზეთსახდელი, მინისა და სხვ. ქ-ნები. ა. დაარსდა 1905.

**არალსორი,** მლაშე-მწარე ტბა კასპიისპირა დაბლობზე, ყაზ. სსრ ურალსკის ოლქში. ფართ. 200 $კმ^2$. ტბის ირგვლივ მარილშემცველი ტალახია (ხაკი). მარილის მოპოვება.

**არამე,** *ურარტუს* ერთ-ერთი პირველი მეფეთაგანი (ძვ. წ. IX ს. 50—40-იანი წწ.). მოხსენიებულია ასურეთის მეფის *სალმანასარ III-ის* წარწერებში. ძვ. წ. 857 სალმანასარ III-მ აიღო ა-ს სამეფო ქალაქი არზაშქუ და დაამარცხა ადურუს მთებში გახიზნული მეფე. მანვე 845 დაიპყრო ა-ს სამფლობელო ქალაქები ტიგროსის სათავეებიდან ევფრატის სათავეებამდე. *გ. მელიქიშვილი.*

**არამეელები,** სემიტური მოდგმის ხალხი, რ-მაც მნიშვნელოვანი როლი ითამაშა ახლო აღმ. ხალხთა ისტორიაში (იხ. *არამეული ენა* და *არამეული დამწერლობა*). პირველად ა., როგორც მომთაბარე ტომი „ახლამუ", მოხსენიებულია ძვ. წ. XIV ს. აქადურ ძეგლებში. ძვ. წ. XII ს. შემდეგ, იმავე ტომის აღსანიშნავად აქადურ ლურსმულ წარწერებში გვხვდება სახელწოდება „არმაიე" („არამეელები"). ამ ხანებში ეს ტომი მესოპოტამიაში შეიჭრა და არამ-ნაჰარაიმის რ-ნში დასახლდა. ძვ. წ. X ს. ა. სირიასა და მესოპოტამიაში დამკვიდრდნენ. სადაც მათი ბინადრობის უძველესი კერა უნდა ყოფილიყო. ამ პერიოდს განეკუთვნება ა-ის უძველესი ეპიგრაფიკული ძეგლები. ა-ს შორის ქრისტიანობის გავრცელებასთან ერთად დამკვიდრდა ბერძნების მიერ მათთვის შერქმეული სახელწოდებაც — „სირიელები" („სურაი"). ასე ეძახიან არამეელთა შთამომავალთ დღესაც (იხ. *ასურელები*).

*ლიტ.*: Dupont-Sommer A., Les Araméens, P., [1949]; Moscati S., Sulle origini degli Aramei, «Rivista degli Studi Orientali», 1951, v. 26; Noth M., Die Aramäer, «Zeitschrift des Deutschen Palastina-Vereins», 1949—51, Bd. 68; O' Callaghan R. T., Aram Naharaim, Roma, 1948. *კ. წერეთელი.*

**არამეტალები,** იგივეა, რაც *არალითონები.*

**არამეტალური წიაღისეულის საბადოთა გეოლოგია,** იხ. *წიაღისეულის საბადოთა გეოლოგია.*

**არამეული დამწერლობა,** ჩრდ. სემიტური დამწერლობის ერთ-ერთი ძირითადი სახეობა. შედგება 22 ნიშნისაგან, რ-ებიც გამოყენებულია მხოლოდ თანხმოვნებისათვის. ტექსტი იწერება მარჯვნიდან მარცხნივ. ა. დ-ის უძველესი ნიმუშები ახლოს დგას ძვ. ფინიკიურ და ძვ. ქანაანურ დამწერლობებთან, თუმცა განსხვავებაც საკმაოდ ადრე იჩენს თავს; სახელდობრ, ზოგიერთი ასოს (b, d, r) თავშეკრული ნაწილები, რაც ადრინდ. სემიტურისათვის იყო დამახასიათებელი, აქ უკვე თავგახსნილად იწერება. ძვ. წ. პირველი ათასწლ. მეორე ნახევარში არამ. ანბანი გავრცელდა მთელ ახლო აღმოსავლეთში. მრავალი არამ. წარწერა ნაპოვნია პალესტინაში, ასურეთში, ირანში, ამიერკავკასიაში, კაპადოკიაში, ლიკიაში, ლიდიაში, კილიკიაში, ჩრდ. არაბეთში, ეგვიპტეში, ავღანეთში, ინდოეთში. ა. დ-ის უძველესი მნიშვნელოვანი ძეგლებია: თელ ჰალაფის წარწერა (ძვ. წ. X—IX სს), დამასკის არამეელი მეფის ბარ ჰადადის სტელის ფრაგმენტი, რ-საც დაახლოებით ძვ. წ. 850 აკუთვნებენ, ჰამათისა და ლუ-აშის მეფის ზაქირის სტელა, მოპოვებული აფისში ჰალაბის (ალეპოს) სამხრ.-დასავლეთით (ძვ. წ. 775) და მთელი რიგი სხვა წარწერა ძვ. წ. IX, VIII, VII და მომდევნო სს-ებისა. უფრო გვიანდ. ხანას ეკუთვნის რამდენიმე ასეული მცირე მოცულობის წარწერა. მრავალი არამ. პაპირუსი და ოსტრაკა ნაპოვნია ეგვიპტეში. მათ შორის განსაკუთრებით მნიშვნელოვანია ელეფანტინის არამეული პაპირუსები, რ-ებშიც შენახულია ცნობები ეგვ. ებრაელთა სამხ. კოლონიის რელიგ. და ეკონ. ცხოვრების შესახებ. ეგვიპტეში აღმოჩენილი უძველესი პაპირუსი ეკუთვნის ძვ. წ. 515. განსაკუთრებით მნიშვნელოვანი არამ. წარწერებია: ბერძნ.-არამ. და ლიდიურ-არამ. ბილინგვები; ნირაბის სტელა, რ-საც VI ს. აკუთვნებენ; V ს. სტელა თაიმიდან (ჩრდ. არაბეთი); VI—IV სს. ოსტრაკები, თაქსილის წარწერა (ჩრდ.-დას. ინდოეთი), ძვ. წ. III ს-ისა. ა. დ-ის განვითარებაში გამოიყოფა ორი პერიოდი: 1. ადრინდელი ხანა IX ს-იდან VII ს-მდე: 2. არამეული „ოქროს ხანა", როდესაც არამ. ენა გახდა lingua franca და ოფიც. ენა ახლო აღმოსავლეთისა, ხოლო არამ. ანბანი — სპარსეთის იმპერიის ოფიც. დამწერლობა. ა. დ. საფუძვლად დაედო მთელ რიგ სხვა დამწერლობებს, რ-თაგან აღსანიშნავია: 1. სემიტური ენებისათვის გამოყენებული დამწერლობანი: ებრაული კვადრატული შრიფტი, ნაბატეური, ახალი სინური, არაბული, პალმირული თავისი ვარიანტებით, სირიული, ნესტორიანული, ესტრანგელო, მანდეური, მანიქეური და 2. არასემიტური ენებისათვის გამოყენებული დამწერლობანი: ქაროშთი, არმაზული, ფალაური, *ავესტური დამწერლობა,* სოღდური, ძვ. თურქული (ორხონული), უიღურული, მონღოლური, მანჯურიული და სხვ. ა. დ-იდან წარმოშობილი ჩანს აგრეთვე ქართული და სომხური დამწერლობანი, რ-ებსაც ამავე დროს ემჩნევათ ბერძნულის ძლიერი გავლენა.

*ლიტ.*: ჯავახიშვილი ივ., ისტორიის მიზანი, წყაროები და მეთოდები წინათ და ეხლა, წგნ. 3, ნაკვ. 1 — ქართული დამწერლობათმცოდნეობა ანუ პალეოგრაფია, თბ., 1949; Дирингер Д., Алфавит, пер. с англ., М., 1963; Лоукотка Ч., Развитие письма, пер. с чеш., М., 1950; Jensen H., Die Schrift in Vergangenheit und Gegenwart, 2. Aufl., B., 1958. *გ. წერეთელი.*

**არამეული ენა,** ერთ-ერთი სემიტური ენა. ძვ. წ. IX ს-ში გავრცელებული იყო სირია-მესოპოტამიაში, პალესტინასა და

არალიისებრნი: 1. ჩინური არალია: ა—ყვავილი, ბ—ფოთოლი; 2. ეკლიანი არალია: ა—ფოთოლი, ბ—ნორჩი ღერო.

არალის ზღვა



არამსუსხავნი. სავარცხლურების აგებულებას სქემა: 1. პირის ხვრელი; 2. ხახა; 3. კუჭი; 4. აბორალური არხი; 5. აბორალური ორგანო; 6. მერიდიანული არხები; 7. საცეცის ბუდე; 8. საცეცები; 9. სავარცხლუროვანი ფირფიტების რიგი.

ფინიკიაში. ამ ხანას (ძვ. წ. IX–VIII სს.) განეკუთვნება შამალის, დამასკის, სეფირესა და სხვ. უძველესი ეპიგრაფიკული ძეგლები. ასურეთ-ბაბილონისა და აქემენიდთა სპარსეთის ბატონობის დროს (ძვ. წ. VII–IV სს.) ა. ე. საკანცელარიო და საერთაშ. ენა იყო ამ სახელმწიფოებში. ამავე პერიოდისაა (Vს.) ელეფანტინის (ეგვიპტე) არამეული პაპირუსების ცნობილი არქივი. მომდევნო საუკუნეებში ა. ე-მ ხმარებიდან განდევნა ებრაული. არამეულს სამწერლობო ენად იყენებდნენ პალმირელი და ნაბატეველი არაბები (I–III სს.). ამავე ხანისაა მცხეთის არამეული წარწერები (იხ. *არამეული დამწერლობა, არმაზული დამწერლობა*). ა. ე-ის ედესის დიალექტზე, ე. წ. სირ. ენაზე შეიქმნა მდიდარი ქრისტ. ლიტ-რა (III–XIV სს.), ხოლო მეორე აღმ. დიალექტზე (ბაბილონის არამეულ დიალექტზე)—მანდეურ ენაზე—მანდეური ლიტ-რა (III – VIII სს). დღეს არამ. ენაზე მოლაპარაკე მოსახლეობა გვხვდება სირიაში, ერაყში, თურქეთსა და ირანში, აგრეთვე სსრკ-სა და აშშ-ში. თანამედროვე არამ. დიალექტებს სამად აჯგუფებენ: დასავლური (მალულა), ცენტრალური (ტუროიო) და აღმოსავლური (ასურული). ა. ე-ს ახასიათებს პროტოსემიტურ ინტერდენტალთა გადმოცემა ხშულებით, სახელის ემფატიკური სტატუსი, რეფლექსივის ვნებითად გამოყენება, ანალიტიკური ფორმების განვითარება (განსაკუთრებით თანამედროვე არამეულ დიალექტებში).

*ლიტ.*: წერეთელი გ., არმაზის ბილინგვა, «ენიმკის მოამბე», 1942, ტ. 13; Винников И. Н., Словарь арамейских надписей, «Палестинский сборник», 1958, № 3, 1959, № 4, 1962, № 7, 1964, № 11, 1965, № 13; Коковцов П. К., Древнеарамейские надписи из Нираба, СПб., 1899; Церетели К. Г., Материалы по арамейской диалектологии, т. 1, Тб., 1965; Garbini G., L'aramaico antico, Roma, 1956; Rosenthal F. (ed.), An Aramaic handbook, [v. 1–4], Wiesbaden, 1967.

*კ. წერეთელი.*

**არამეული ლიტერატურა,** ლიტ-რა არამეულ ენაზე. მის უძველეს სახეობად მიიჩნევენ ისტ. ხასიათის ლიტ-რას, რ-ის ადრეული ძეგლები ძვ. წ. VIII ს. განეკუთვნება. ამ დროისაა იაუდის მეფის ფანამუ II-ისა და მისი ძის ბარ-რექუბის წარწერები, რ-ებიც ფანამუს მეფობისა და სიცოცხლის უკანასკნელი წლების შესახებ მოგვითხრობს. ა. ლ-ის ისტორიისათვის განსაკუთრებული მნიშვნელობისაა „ამბავი ახიკარ ბრძენისა", რ-თანაც დაკავშირებულია არამ. მხატვრული ლიტ-რის წარმოშობა (ძვ. წ. V ს.). ეს თხზ. არამ. ორიგინ. ნაწარმოები უნდა იყოს, თუმცა არსებობს მოსაზრება (კ. ბროკელმანი), რომ იგი უშუალოდ სპარსულიდანაა თარგმნილი და აქადური წარმოშობისაა. თხზულება ძვ. აღმოსავლეთში დიდად პოპულარული იყო. შემონახულია მისი რამდენიმე ვერსია — სირ., არაბ., სომხ., ეთიოპ., ბერძნ., სლავური. მათგან უძველესი — არამ. ვერსია დაცული აღმოჩნდა ეგვიპტეში ელეფანტინის იუდეველთა კოლონიის არქივში. საყურადღებოა, რომ თხრობის ქარგა ყველა ვერსიაში თითქმის ერთი და იგივეა. მეორე მნიშვნელოვანი ტექსტია ელეფანტინშივე ნაპოვნი ფრაგმენტები, რაც ბეჰისთუნის სამენოვანი (სპარს., აქადური, ელამური) წარწერის არამ. თარგმანს შეიცავს და მოგვითხრობს დარიოს I-ის მოღვაწეობაზე. ყურადღებას იქცევს ლურსმულად დაწერილი არამ. შელოცვის ტექსტი ქ. ვარქადან (ძვ. წ. V–I სს.).

შემდგომი ხანის ა. ლ. ძირითადად იუდაიზმთან, მანდეიზმთან და ქრისტიანობასთანაა დაკავშირებული.

იუდეურ-არამეული ლიტ-რიდან აღსანიშნავია აქემენიდთა შემდგომი ხანის თხზულებანი, როგორიცაა ე. წ. „დანიელის წიგნის" გარკვეული ნაწილი (ძვ. წ. 167–123) და „ენოქის წიგნის" უძველესი ნაწილი, ასევე — მკვდარი ზღვის არამ. გრაგნილები და ბიბლიის წიგნების არამ. პასაჟები, რ-ებიც ძირითადად ეზრასა და დანიელის, აგრეთვე ნეემიას წიგნებში გვხვდება. ეზრას წიგნში წარმოდგენილ ქრონიკას საფუძვლად უდევს ძველი არამ. ლიტ. წყარო. უფრო გვიანდელია ებრაულიდან თარგმნილი არამ. ლიტ-რა, რ-ის წარმოშობა პრაქტ. მიზნებთან იყო დაკავშირებული. ეს არის ბიბლიის ტექსტების არამ. თარგმანები — ე. წ. თარგუმები. პირველად იგი ზეპირი ტრადიციით მოდიოდა, ხოლო შემდეგში მოხდა წერილობითი ფიქსაცია. უძველესია მოსეს ხუთი წიგნის პალესტინის თარგუმი, რ-ის რამდენიმე რედაქცია არსებობდა. ზოგიერთი მათგანის ფრაგმენტები დაცული იყო კაიროს გენიზაში (სინაგოგასთან არსებული საცავი). ძვ. წ. I ს. განეკუთვნება ბიბლიის პირველი წიგნის „შესაქმის" (Genesis Apocriphon) არამ. გრაგნილი, აღმოჩენილი იუდას უდაბნოში. უფრო გვიან (ახ. წ. V ს. შემდეგ) შეიქმნა თარგუმები მოსეს ხუთი წიგნისათვის („ონკელოსის თარგუმი") და წინასწარმეტყველთათვის („იონათანის თარგუმი"). ყურადღებას იპყრობს „ბენ სირას ანბანი" — 22 იგავის აკროსტიქული კრებული. VIII ს შემდგომი იუდეურ-არამ. ლიტ. წყაროები მოცემულია მიდრაშებში — ბიბლიის კომენტარებში, ასევე სინაგოგის ლიტურგიკულ თხზულებებში. არამეულად წერდა ზოგჯერ შუა საუკ. იუდეური პოეზიის ზოგიერთი წარმომადგენელიც.

სამარიტული ლიტ-რა მოიცავს არამ. ენის სამარიტულ დიალექტზე შესრულებულ მოსეს ხუთი წიგნის თარგუმს (რ-ის ნუსხები XIII–XIV სს-ისაა, მაგრამ თარგმნილი უნდა იყოს ბევრად ადრე), ლიტურგიკულ თხზულებებს (უძველესი ხელნაწერი 1258), ხოლო მთავარი თხზულება „დეფთერი" (XIII–XIV სს.) წარმოდგენილია ორი (მოკლე და ვრცელი) რედაქციით. განსაკუთრებით პოპულარული იყო პროზაული ლოცვები და ლიტურგიკული პოეზიის თხზულებანი. პირველ რიგში აღსანიშნავია IV ს. ავტორის მარკას ჰიმნები. მასვე ეკუთვნის თეოლ. ხასიათის პროზაული თხზულება (ე. წ. „მემარ მარკა"). მარკას ჰიმნების გარდა აღსანიშნავია მისი ძის — ნანას და სხვათა პოეტური თხზულებანი; უფრო გვიანდელი (XI–XIII სს.) ავტორები არიან: აბ გელუგა, აბუ ალ-ჰასანი, მღვდელმთავარი ამრამი და სხვ.

მანდეური ლიტ-რა (III – VIII სს.) მოიცავს მანდეველთა რელიგ. სექტის ლიტ-რას, დაწერილს ბაბილონის არამეულ დიალექტზე, რ-იც მანდეურ ენადაა ცნობილი. მანდეური ლიტ-რის ძეგლებიდან განსაკუთრებით მნიშვნელოვანია „გინზა რაბბა" („დიდი საცავი"), „იოანეს წიგნი" და „კოლასთა", სადაც თავმოყრილია მითები, ჰიმნები, დარიგებანი, სიმღერები.

ქრისტიანული არამეული ლიტერატურა (V–VIII სს.) შეიქმნა პალესტინის ქრისტიან არამეელთა დიალექტზე. იგი მოიცავს სახარების ლექციონარს, ლიტურგიას ნილოსის ადიდებასთან დაკავშირებით, ჰიმნებს, *ჰომილიებსა* და წმინდანების ცხოვრებას. ქრისტ. ა. ლ-ის უმნიშვნელოვანესი ნაწილია სირიული ლიტ-რა, რ-ის თანამედროვე ეტაპი იგივე თანამედროვე ა. ლიტ-რაა.

*ლიტ.*: Волков И. М., Арамейские документы иудейской колонии в Элефантине, М., 1915; Baumstark A., Rücker A., Die aramäische und syrische Literatur, წგნ.: Handbuch der Orientalistik, Bd. 3—Semitistik, Leiden, 1954; Chabot J. B., Les langues et les littératures Araméens, P., 1919; Rinaldi G., Le letterature antiche del Vicino Oriente, Firenze — Mil., 1968.

*კ. წერეთელი.*

**არამი,** სომეხი ხალხის ლეგენდარული გმირი. ძველი სომეხი ისტორიკოსის *მოვსეს ხორენაცის* გადმოცემით, სომხების ლეგენდარული მამამთავრის, ჰაიკის შთამომავალი, რ-ის სახელითაც ქვეყანას არმენია ეწოდა. ზოგიერთ მკვლევარს მიაჩნია, რომ ამ გადმოცემაში შემონახულია ურარტუს პირველი მეფის, არამეს ხსენება.

*ლ. ჯანაშია.*

**არამსუსხავნი** (Acnidaria), უხერხემლო ცხოველების ქვეტიპი *ნაწლავღრუიანების* ტიპისა, წარმოდგენილია ერთადერთი კლასით — *სავარცხლურებით.* ა-თ *მსუსხავი უჯრედები* არა აქვთ. საკვებს ზოგი საცეცების წებოვანი უჯრედების საშუალებით იჭერს, ზოგი — პირის ირგვლივ განვითარებული ორი ლაპოტით, ზოგი კი პირდაპირ ყლაპავს მსხვერპლს.

**არამცოხნელები** (Nonruminantia), ძუძუმწოვარ ცხოველთა ქვერიგი *წყვილჩლიქოსნების* რიგისა. აერთიანებს *ბეჰემოთისებრთა* და *ღორისებრთა* ოჯახებს. ა. მცენარეულობით იკვებებიან. აქვთ კარგად განვითარებული ეშვები, მარტივი კუჭი. არ გააჩნიათ რქები.

**არამწარმოებლური შრომა,** *არასაწარმოო სფეროში* დასაქმებულ ადამიანთა საზ. სასარგებლო შრომა, რ-იც გამოიხატება სხვადასხვა სახის მომსახურებაში, მომსახურების სფეროს მუშაკთა (ექიმის, მასწავლებლის, მსახიობის და სხვ.) საქმიანობით. ა. შ. მოიცავს სახ. განათლების, ჯანმრთელობის დაცვის, ხელოვნ., საყოფაცხოვრებო და კომუნ. მეურნ. საწარმოებისა და დაწესებულებათა მუშაკების, აგრეთვე მთელი სახელმწ. აპარატის, თავდაცვის, სასამართლოს, პროკურატურის და სხვ. მუშაკთა შრომას. თანამედროვე პირობებში მეცნ.-ტექ. რევოლუცია იწვევს მატერ. წარმოების სფეროში შრომის მწარმოებლურობის სისტემ. ზრდას, რის შედეგადაც ამ სფეროში დასაქმებულთა შემცირების ანგარიშზე იზრდება არასაწარმოო სფეროში დასაქმებულთა წილი (იხ. აგრეთვე *მწარმოებლური შრომა*).

**არამწარმოებლური ხარჯები,** იხ. სტ. *მწარმოებლური და არამწარმოებლური ხარჯები.*

**არამ-ხუტუ,** *ამირანის* ორეული ამირანიანის მეგრული ვერსიით. ზოგიერთი მეცნიერის (ივ. ჯავახიშვილი) აზრით, „ამირანი" „არამიდან" მომდინარეობს. ა.-ხ-ს ხური-ურარტულ ონომასტიკასთან უნდა ჰქონდეს კავშირი (გ. ჟორდანია). მამაკაცის მეგრ. საკუთარ სახელს ხუტუ (ხუტა)-ხუთა-ს მოეპოვება შესატყვისი ხურიურარტულ ტექსტებში (*ნუზის არქივი*) და დასაშვებად არის მიჩნეული, რომ სახელი „ხუტუ" ურარტელთა დედამიწის ღვთაება — ხუტუინისაგან წარმოდგება. რაც შეეხება „არამს", იგი უკავშირდება ურარტელთა პირველი მეფის—*არამეს* სახელს. დასაშვებია ისიც, რომ ურარტელმა ხალხმა თავისი გმირი მეფის სახელს დაუმატა „ხუტუ" და ამით ღვთაებრივ სამყაროს დაუკავშირა.

*ლიტ.*: ჟორდანია გ., მეხურელთა და არამ ხუტუს ვინაობის შესახებ, თბ., 1956; ჩიქოვანი მ., მიჯაჭვული ამირანი, თბ., 1947; ჯავახიშვილი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 1, თბ., 1951.

**არანდა** (Aranda) პედრო პაბლო აბარკა დე ბოლეა (Abarca de Bolea), გრაფი დ' (18. XII. 1718, უესკა, — 7. I. 1798, ეპილა), ესპ. დიპლომატი, გენერალი, სახელმწ. მოღვაწე. 1760–62 იყო დესპანად პოლ. მეფე ავგუსტ III-ის კარზე. 1764 დაინიშნა მეფის ნაცვლად ვალენსიაში, მადრიდის აჯანყების ჩაქრობის შემდეგ — კასტილიის საბჭოს პრეზიდენტად 1766–73. იზიარებდა ფრანგ განმანათლებელთა იდეებს.

განდევნა ესპანეთიდან იეზუიტები (1767) და შეზღუდა ინკვიზიციის უფლებები, აკრძალა პაპის ბულათა შესრულება კასტილიის საბჭოს სანქციის გარეშე. ცდილობდა გაეტარებინა აგრარული რეფორმა. რეაქციულ-კონსერვატიული წრეების გავლენით ა. იძულებული გახდა გადამდგარიყო. 1773—87 წარგზავნილი იყო ესპ. ელჩად პარიზში და დიდად შეუწყო ხელი *ვერსალის საზავო ხელშეკრულების* (1783) დადებას. კარლოს IV-ის დროს, 1792, მცირე ხნით ა. კვლავ გახდა მთავრობის მეთაური, გადააყენეს იმავე წლის დამლევს *გოდოის* ზეგავლენით და 1794 გადაასახლეს ჯერ ხაენში, შემდეგ გრანადაში. ა. ხელმძღვანელობდა ესპანეთში ფრანკმასონთა (იხ. *ფრანკმასონობა*) მოძრაობას. *გ. ჟორდანია.*

**არანი** (Arany) იანოშ (2. III. 1817, ნადსალონტა, — 22. X. 1882, ბუდაპეშტი), უნგრელი პოეტი. პირველი მნიშვნელოვანი ნაწარმოები — პოლიტ. სატირული პოემა „დაკარგული კონსტიტუცია" გამოაქვეყნა 1845. 1848-49 რევ. აქტ. მონაწილე იყო. საბრძოლო სულისკვეთებით გამსჭვალულ მის ბევრ ლექსს იმ დროს მთელ უნგრეთში მღეროდნენ. რევ. დამარცხება ა-მ ეროვნულ კატასტროფად აღიქვა და მის შემოქმედებას სევდისა და წუხილის განწყობილებად გაჰყვა („ბუდას სიკვდილი", 1864; „უელსელი ბარდები", 1857 და სხვ.). ა-ს შემოქმედების მწვერვალია ეპიკური პოემა-ტრილოგია: „ტოლდი" (1846), „ტოლდის საღამო" (1848), „ტოლდის სიყვარული" (1878). პოემაში ეროვნ. გმირის მიკლოშ ტოლდის თავგადასავალია აღწერილი. ა-მ მდიდარი მხატვრული მემკვიდრეობა დატოვა. წერდა ლირ. ლექსებს, ისტ. ბალადებს, ეპიკურ და სატირულ პოემებს, კრიტ. წერილებს, თარგმნა შექსპირი და არისტოფანე. მას უნგრული „ალექსანდრიული ლექსის" საუკეთესო წარმომადგენლად მიიჩნევენ. ა. ღრმად ეროვნ. პოეტია, რ-იც უნგრ. ლიტ-რაში რეალიზმისა და ხალხურობის დამკვიდრებისათვის იბრძოდა.

**არანი,** ა რ-რ ა ნ ი (ქართ. წყაროებით —რანი, არანი; სომხ.—რანი, სირიული— არანი, ბერძნ, — არიანია), კავკასიის ალბანეთის (იხ. *ალბანეთი* კავკასიისა) ტერიტორიის აღმნიშვნელი არაბიზებული სახელწოდება. IX—X სს. და მომდევნო საუკუნეების წყაროების მიხედვით ა. მოიცავდა მდ. მტკვრისა და მდ არაქსის შუამდინარეთის ველის რ-ნს (ახლანდ. მილის ველი), ქ-ებით: ბარდა, განჯა, ბეილაქანი (პაიტაკარანი). „ა-იდან" წარმოდგება ადგილ. მმართველთა დინასტიური ტიტული „არანშაჰი".

**არანისი,** სოფელი დუშეთის რ-ნში (ჟინვალის სოფსაბჭო), მდ. არაგვის მარჯვ. მხარეზე, საქართვ. სამხ. გზის მახლობლად. ზ. დ. 1000 *მ*, დუშეთიდან 13 *კმ*. არაგვისპირის საბჭ. მეურნ. (მევენახეობა, მეხილეობა). საშ. სკოლა, კლუბი, ბ-კა.

**არანჟირება** (ფრანგ. arranger—გადაკეთება,), საკრავის, საკრავთა ჯგუფის ან ხმისათვის გათვალისწინებული მუს. ნაწარმოების გადაკეთება სხვა საკრავების ან სხვა ხმისათვის (საორკესტრო ნაწარმოების გადაღება ფორტეპიანოსთვის, რომანსისა — გუნდისა ან ვიოლინოსთვის და ა. შ.). ა. ეწოდება აგრეთვე მუს. ნაწარმოების შემსუბუქებულ, გაადვილებულ დამუშავებას იმავე საკრავისათვის.

**არანხუესი** (Aranjuez), ქალაქი ცენტრ. ესპანეთში, ახალი კასტილიის ოლქში, მდ. ტახოს ნაპირზე. მადრიდის საგარაკო გარეუბანი. ა-შია კვების, საფეიქრო, კერამ. მრეწვ. საწარმოები. ესპანეთის მეფეთა ყოფ. რეზიდენცია. ტურიზმის ცენტრი. ა-ის არქიტ. ძეგლებია: მეფის სასახლე (1715—52, არქიტექტორები ტ. არდემანსი, ლ. ბრაშელიო, ჯ. ბონავია და სხვ.), რ-იც ქალაქის დაგეგმარების კომპოზ. ცენტრი გახდა, პარტერიანი პარკი (1746, არქიტ. ე. ბუტელუ), სან-ანტონიოს კაპელა (1768, არქიტ. ჯ. ბონავია), სან-პასკუალეს მონასტერი (1765—80, არქიტ. ფ. საბატინი), გადახურული ბაზარი (1934—35, არქიტ. ე. ტოროხა).

**არანხუესის მღელვარება 1808,** სახალხო მღელვარება ესპანეთში, დაიწყო 17—18 მარტს ღამით ქ. არანხუესში, სადაც იმ დროს იმყოფებოდა ესპ. სამეფო კარი, და მადრიდსაც მოედო. ა. მ. მიმართული იყო ესპ. ბურბონთა ანტიხალხური პოლიტიკის, კერძოდ, მეფე კარლოს IV-ის (1788—1808) პრემიერ-მინისტრის *გოდოის* წინააღმდეგ, რ-საც ნაპოლეონ I-ის მიერ დაწყებული ესპანეთის ოკუპაციის მთავარ დამნაშავედ თვლიდნენ. ა. მ-ის შედეგად გოდოი გადააყენეს, ხოლო კარლოს IV იძულებული გახდა უარი ეთქვა ტახტზე (1808 წ. 19 მარტი) თავისი ვაჟის *ფერდინანდ VII-ის* სასარგებლოდ.

**არაორგანული პოლიმერები,** მაღალმოლეკულური ნაერთები, რ-თა მაკრომოლეკულები არაორგ. მთავარი ჯაჭვებისაგან შედგება. ა. პ-ში ატომები ან ატომთა ჯგუფები ერთმანეთს კოვალენტური ან კოორდინაციული ბმებით, ზოგჯერ კი ბმათა ორივე ტიპით უკავშირდება. მოლეკულების ტიპის მიხედვით შეიძლება ა. პ-ს მივაკუთვნოთ ცემენტი, ქარსი, აზბესტი, ტალკი, თიხა და ბევრი სხვა სილიკატი, ალუმინსილიკატი და ბორსილიკატი, აგრეთვე ბუნებაში ჟანგეულების სახით ფართოდ გავრცელებული მინერალები (მაგ., კაჟმიწა, კვარცი, კორუნდი, რუტილი), სულფიდები (ანტიმონიტი, აურიპიგმენტი), ზოგიერთი თვითნაბადი ელემენტი (მაგ., გოგირდი). ა. პ-ს ღებულობენ აგრეთვე სინთეზურად (მაგ., პოლიფოსფონიტრილები და სხვ.). ა. პ. შეიძლება იყოს როგორც ხაზოვანი, ისე სივრცითი სტრუქტურისა. ხაზოვანი ა. პ-ის ძირითად ჯაჭვში შემავალი მრავალვალენტოვანი ატომები შეიცავენ გვერდითს დაჯგუფებებს (ერთვალენტოვან ატომებს, წყალბადს, ჰალოგენებს ან ატომთა ჯგუფებს). თუ გვერდითი დაჯგუფებები ორგ. რადიკალებია, მაშინ პოლიმერი ელემენტორგანულ პოლიმერებს განეკუთვნება, მოლეკულების ჯაჭვების შედგენილობის მიხედვით ა. პ. იყოფა ორ ძირითად ჯგუფად: 1. ჰომოჯაჭვური, რ-თა მაკრომოლეკულების ჯაჭვები ერთი ელემენტის ატომებისაგან შედგება, და 2. ჰეტეროჯაჭვური, რ-თა მაკრომოლეკულებში ერთმანეთს ენაცვლება ორი ან მეტი ელემენტის ატომი. ჰომოჯაჭვური ა. პ-ის წარმოქმნის უნარი უმთავრესად არალითონური ბუნების ელემენტებს გააჩნიათ. მაგ., ბორს, სილიციუმს, გერმანიუმს, ფოსფორს, დარიშხანას, სტიბიუმს, ბისმუტს, გოგირდს, სელენს, ტელურს და კალას. მაგრამ ყველა ეს ელემენტი, გოგირდისა და სელენის გარდა, წარმოქმნის მოკლე ჯაჭვებს, მაგ., სილიციუმი წარმოქმნის ჯაჭვს $Si_{25}Cl_{52}$, რ-ის მოლეკულაში ერთმანეთთან სილიციუმის 25 ატომია დაკავშირებული. ჰომოჯაჭვურ ა. პ-ს განეკუთვნება პოლისილანები $(-SiH_2)_n$, პოლიგერმანები $(-GeH_2-)_n$ ჰეტეროჯაჭვური ა. პ. წარმოქმნიან $(-E-X-E-X-E'-X-)$ აგებულების მაკრომოლეკულებს, სადაც E და E′ ელემენტები ერთმანეთთან შეერთებულია II და III პერიოდების X ელემენტებით (მაგ., ჟანგბადი, აზოტი, გოგირდი და სხვ.). ა. პ-ს ღებულობენ პოლიმერიზაციით (ფოსფონიტრილქლორიდი, ლითიუმის, ნატრიუმისა და კალიუმის ტრიმეტაფოსფატები), პოლიკონდენსაციით (ბორატები, ალუმინატები, სილიკატები, გერმანატები, ფოსფატები და სხვ.) და პოლიკოორდინაციით (ამ დროს მიიღება ისეთი ა. პ., რ-თა მაკრომოლეკულები არაორგ. ლიგანდებთან დაკავშირებული ლითონის ატომებისაგან შედგება). ა. პ-ის უმეტესობას ორგ. პოლიმერებთან შედარებით უფრო მაღალი თერმომედეგობა, დნობისა და გარბილების მაღალი ტემპ-რა, დიდი სიმტკიცე ახასიათებს; ბევრი მათგანი კარგი ნახევარგამტარია. სივრცითი სტრუქტურის ა. პ-ის უმეტესობა ძლიერ მყიფეა. ამიტომ არაორგ. პოლიმერული ქიმიის ამოცანაა ელასტ. მაღალმოლეკულური ნაერთების შექმნა. ა. პ-ს ფართოდ იყენებენ მშენებლობაში (მინა, ცემენტი, თიხა და სხვ.). ზოგიერთ მათგანს კი, მაგ., ალმასს, კორუნდს, ბორის კარბიდს — იყენებენ ტექ. იმ დარგებში, სადაც დიდი სისალის მასალაა საჭირო. ა. პ-ს იყენებენ ელექტროსაიზოლაციო მასალად, კატალიზატორებად, ბიოლოგიურად აქტ. და ზედაპირულაქტ. ნივთიერებებად და სხვ.

*ლიტ.*: Неорганические полимеры, пер. с англ., М., 1965; Т о л с т о г у з о в В. Б., Неорганические полимеры, М., 1967.

**არაორგანული ქიმია,** მეცნიერება ქიმ. ელემენტებისა და მათგან წარმოქმნილი მარტივი და რთული ნივთიერებების შესახებ. XVIII ს. ბოლომდე სახელწოდება „არაორგანული ქიმია" და „ორგანული ქიმია" მიუთითებდა, თუ ბუნების რომელი „სამეფოდანაა" (მინერ., მცენარეული და ცხოველური) მიღებული ესა თუ ის ნაერთი. ა. ქ-ის მთავარ ამოცანას ქიმ. ელემენტებისა და მათგან წარმოქმნილი ნაერთების შესწავლა შეადგენს, რ-იც მათი ატომებისა და მოლეკულების აღნაგობის, შედგენილობისა და თვისებების ყოველმხრივი გამოკვლევის გზით ხორციელდება. ა.ქ-ის თეორ. საფუძველს ქმნის ატომისტიკა და მენდელეევის *პერიოდულობის კანონი*. პირველი ცნობები არაორგ. ნივთიერებათა — ოქროს, ვერცხლის, სპილენძის, ტყვიის, კალისა და ვერცხლისწყლის, ნახშირბადის და გოგირდის შესახებ უძველეს დროს ეკუთვნის. უკვე III—IV სს-ში ცდილობდნენ არაკეთილშობილი ლითონების (სპილენძი, ტყვია და სხვ.) გარდაქმნას კეთილშობილ ლითონებად (ოქრო, ვერცხლი), რაც შემდგომში მთელი ალქიმ. მიმართულების კვლევის საგანი გახდა. XVI—XVII ს-ში ქიმ. ძირითადი ყურადღება მიმართული იყო სამკურნ. პრეპარატების დამზადებაზე, რითაც საფუძველი ჩაეყარა *იატროქიმიის* განვითარებას. XVII ს. დასასრულს ფრანგმა ქიმიკოსმა ნ. ლემერიმ „ქიმიის კურსში" (1675) ქიმ. ნივთიერებანი, მათი წარმოქმნის შესაბამისად დაყო მინერ., ცხოველურ და მცენარეულ ნივთიერებებად. აქედან წარმოიშვა სახელწ. მინერალური ქიმია.



არანხუესი. მეფის სასახლე. 1715—52. არქიტექტორები: ტ. არდემანსი, ლ. ბრაშელიო, ჯ. ბონავია და სხვ.

XVIII ს. დასაწყისიდან ვითარდება ფლოგისტონის ჰიპოთეზა, რ-ის მიხედვით წვის უნარის მქონე ყველა ნივთიერება შეიცავს წვის საწყისს — ფლოგისტონს, რ-იც წვის დროს გამოიყოფა. მიუხედავად იმისა, რომ ჰიპოთეზა მცდარი იყო, მისი საშუალებით იმ დროისათვის შესაძლებელი გახდა მთელ რიგ ქიმ. მოვლენათა საერთო თვალთახედვით განხილვა. მ. *ლომონოსოვმა* ცდით დაამტკიცა (1756), რომ ლითონის გახურების დროს ჰაერის ნაწილაკები „შთაინთქმება". XVIII ს. მიწურულში ფრანგმა ქიმიკოსმა ა. *ლავუაზიემ* ფლოგისტონის ჰიპოთეზა უარყო და გვიჩვენა, რომ წვის პროცესი არის ნივთიერების ჟანგბადთან შეერთება. ამან გამოიწვია ყველა ძველი თეორ. შეხედულების საფუძვლიანი გადასინჯვა. 1786—87 ა. ლავუაზიემ პირველმა მოგვაწოდა ქიმ. დასახელებათა რაციონალური სისტემა, რ-თა პრინციპები ძირითადად შემონახულია თანამედროვე ა. ქ-ში. საფუძველი ჩაეყარა ქიმ. რეაქციათა რაოდენობრივ კვლევებს, ნივთიერებათა შედგენილობის განსაზღვრას (ანალიზი) და ატომურ-მოლეკულურ მოძღვრებას. დადგინდა ჰაერისა და წყლის შედგენილობა; შეისწავლეს მრავალი აირი. დაამუშავეს ნივთიერების ატომური ჰიპოთეზა (ჯ. დალტონი), რ-იც შემდეგ განამტკიცეს ა. ავოგადრომ და ი. ბერცელიუსმა. ქიმიკოსთა საერთაშ. ყრილობამ კარლსრუეში (1860) დააზუსტა ატომის, ეკვივალენტის, მოლეკულისა და ვალენტობის ცნებები, ჩამოაყალიბა ატომური მასების ერთიანი სისტემა. ატომისტური თეორიის განვითარებას ელემენტების სისტემატიზაციის პირველი ცდები მოჰყვა, რაც დაგვირგვინდა დ. მენდელეევის მიერ (1869) ქიმ. ელემენტების პერიოდულობის კანონის აღმოჩენით. პერიოდულობის კანონმა, გამოავლინა რა ელემენტებს შორის ურთიერთკავშირი, გარკვეულობა და წესრიგი შეიტანა ა. ქ-ში დაგროვილი დიდძალი ფაქტობრივი მასალის შესწავლაში. პერიოდულობის კანონის საფუძველზე შესაძლებელი გახდა უცნობი ელემენტის ადგილისა და საალბათო თვისებების წინასწარმეტყველება, მათი ადგილის განსაზღვრა პერიოდულ სისტემაში. ქიმ. ელემენტების რიგობრივი ნომრის დასადგენად არსებითი მნიშვნელობა ჰქონდა გ. მოზლის კანონს (1913). ჯ. *რელეიმ* და უ. რამზაიმ (1892—1894) ჰაერიდან და ქიმ. გზით მიღებული აზოტის სიმკვრივეების განსაზღვრითა და მათი სიდიდეთა შედარებით მიღებული სხვაობის საფუძველზე აღმოაჩინეს *ინერტული აირები* — პერიოდული სისტემის ნულოვანი ჯგუფის ელემენტები. მენდელეევის მიერ აღმოჩენილი პერიოდულობის კანონის მნიშვნელოვანი შედეგი იყო მრავალი ელემენტის *ატომური მასის* დაზუსტება და შესწორება. 1906-იდან ატომური მასის ერთეულად მიღებულ იქნა ჟანგბადის ატომის მასის საშ. მნიშვნელობის 1/16 ნაწილი (ქიმ. სკალა). ამჟამად ატომური მასის ერთეულად მიღებულია ნახშირბადის იზოტოპის — $^{12}C$ ატომური მასის 1/12 ნაწილი. ა. *ბეკერელის* მიერ (1896) რადიოაქტივობის მოვლენის აღმოჩენის შემდეგ, მ. *სკლოდოვსკა-კიურიმ* და პ. *კიურიმ* (1898), ურანის მადნის ნარჩენებიდან გამოყვეს პირველი რადიოაქტ. ელემენტები—რადიუმი და პოლონიუმი, რითაც საფუძველი ჩაეყარა ა. ქ-ის ახალი დარგის — *რადიოქიმიის* განვითარებას. შემდგომში ატომბირთვული რეაქციებით შესაძლებელი გახდა ერთი ელემენტის მეორე ელემენტად გარდაქმნა და მთელი რიგი ახალი ხელოვნური ელემენტების მიღება. 1975-თვის ცნობილი იყო 105 ელემენტი. მათ შორის ზოგიერთი ხელოვნურად მიღებული ქიმ. ელემენტია და თავისი უმდგრადობის გამო ბუნებაში არ მოიპოვება. ა. ქ-ში თეორიული პრობლემების გადასაწყვეტად ფართოდ იყენებენ კვანტური ქიმ. მეთოდებს. უკანასკნელ წლებში მაღალი წნევის, ღრმა ვაკუუმისა და მაღალი ტემპ-რის გამოყენებამ შესაძლებელი გახადა ნივთიერებათა სინთეზის ახალი გზებისა და პირობების შემუშავება, მათი წარმოქმნისა და დაშლის პირობების შესწავლა.

XIX—XX სს. მიჯნაზე შეიქმნა ა. ქ-ის ახალი მიმართულება — კომპლექსნაერთთა ქიმია. ა. ვერნერმა (1893) შეიმუშავა კოორდინაციული თეორია, რ-იც განავითარეს და გააღრმავეს ლ. ჩუგაევმა, ი. ჩერნიაევმა, ა. *გრინბერგმა* და სხვ. ამ თეორიამ გარკვეულობა შეიტანა ვალენტობის, ქიმ. ბმისა და ნაერთებში ატომის სივრცითი განლაგების საკითხებში. ნ. *კურნაკოვმა* შეიმუშავა (1913) ფიზ.-ქიმ. ანალიზის მეთოდი; მიიღო მთელი რიგი ახალი ინტერლითონური ნაერთები და დაადგინა ცვლადი შედგენილობის ნაერთების — *ბერთოლიდების* არსებობა. ა. ქ-ის სწრაფი ტემპით ზრდამ წარმოშვა ისეთი მეცნიერებანი, როგორიცაა *კრისტალოქიმია*, რადიოქიმია, იზოტოპების ქიმია და სხვა. საბჭოთა კავშირში ა. ქ-ის განვითარება ხასიათდება სწრაფი ტემპით, მაღალი თეორ. დონით. იგი მჭიდრო კავშირშია ქიმ. მრეწველობასთან. მეცნ. გამოკვლევათა საფუძველზე მოეწყო მსუბუქი ლითონების, პლატინის ჯგუფის ელემენტების, რადიოაქტ. ელემენტების, ოპტ. და სპეც. სახის მინების, ცემენტისა და სხვა საშენი მასალების წარმოება. შეიქმნა კალიუმის მრეწვ., სასუქების წარმოება, ახალ ლითონთა შენადნობების მრეწვ., სუფთა, ზესუფთა არაორგ. რეაქტივების წარმოება. მაღალი ტემპ-რის და წნევის გამოყენების საფუძველზე შეიქმნა ხელოვნური ალმასის წარმოება. თანამედროვე ტექნიკისათვის განსაკუთრებული მნიშვნელობა აქვს იშვიათ და იშვიათმიწა ელემენტებს, რ-თა კვლევა ჯერ კიდევ 1840 დაიწყო. ამ ელემენტთა სუფთა სახით გამოყოფა, მათი თვისებების შესწავლა და შენადნობების მიღება ა. ქ-ის ფრიად მნიშვნელოვანი ამოცანაა. ა. ქ-ის განვითარების თანამედროვე ეტაპზე ფართოდ შეისწავლება ჰომოჯაჭვური და ჰეტეროჯაჭვური მაღალმოლეკულური არაორგ. პოლიმერები.

ახალი ტექნიკის (ბირთვული ენერგეტიკა, რაკეტული წარმოება, ნახევარგამტარული მასალები) განვითარებამ მოითხოვა ისეთი სინთეზური მასალების ძიება, რ-ებიც ხასიათდებიან ფიზ.-ქიმ. და მექან. თვისებების ფართო კომპლექსით, მაღალი სისუფთავით (მინარევი არაუმეტეს $10^{-6}\%$), თერმომდგრადობით, მდგრადობით აგრესიული გარემოს მიმართ, მაღალი სიმტკიცითა და ა. შ.

*ლიტ.*: Дей М., Селбин Д., Теоретическая неорганическая химия, пер. с англ., 2 изд., М., 1971; Капустинский А. Ф., Очерки по истории неорганической и физической химии в России (от Ломоносова до Великой Октябрьской социалистической революции), М.—Л., 1949; Некрасов Б. В., Основы общей химии, т. 1—2, М., 1974; Реми Г., Курс неорганической химии, пер. с нем., т. 1—2, М., 1966—72.

*პ. გოგორიშვილი.*

**არაორგანული ქიმიისა და ელექტროქიმიის ინსტიტუტი** საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიისა, სამეცნ.-კვლ. ინ-ტი. დაარსდა 1956, ყოფ. ლითონისა და სამთო საქმის ინ-ტის ერთი განყ-ბისა და სამი ლაბორ. ბაზაზე. 1963 წლამდე იწოდებოდა გამოყენებითი ქიმ. და ელექტროქიმიის ინ-ტად. ინსტიტუტში 11 სამეცნ.-კვლ. ქვედანაყოფია — ელექტროქიმ. და ელექტრომეტრიის განყ-ბა და ლაბორატორიები: — თერმოქიმიის, რადიაციული ქიმიის, არაორგ. ნივთიერებათა სინთეზისა და კატალიზის, დენის წყაროების, ღარიბი მადნების გამდიდრებისა და მინერ. სასუქების ტექნოლ., პიროგენული პროცესების, სუფთა არაორგ. ნაერთების, ლღობილთა ელექტროლიზის, იშვიათი ელემენტების და მათი ნაერთების ტექნოლ., ანალიზური ქიმიის. არის აგრეთვე საპატენტო-საინფორმაციო განყ-ბა და სამეცნ. ბ-კა (110 ათ. საბიბლიოთეკო ერთეული).

ინ-ტის მეცნ. საქმიანობა ოთხ ძირითად მიმართულებას მოიცავს: მანგანუმისა და მისი ნაერთების ქიმია და ელექტროქიმია; მინერ. ნედლეულის ფიზ.-ქიმ. და ტექნოლ. შესწავლა; გამოსხივებათა გავლენა ქიმ. პროცესებზე და არაორგ. ნაერთების თერმოდინ. თვისებების შესწავლა. მნიშვნელოვანი შედეგებია მიღებული მანგანუმისა და მისი ნაერთების ქიმ. და ელექტროქიმიის დარგში. წარმოებაში დაინერგა და განუწყვეტლივ უმჯობესდება ლითონური მანგანუმისა და კალიუმის პერმანგანატის მიღების ელექტროქიმ. მეთოდები; სამრეწვ. მასშტაბით ინერგება საკონტაქტო მასებით (კატალიზატორები) თხევადი საწვავის, შიგაწვის ძრავას გამონაბოლქვი აირებისა და სამრეწვ აირების გაწმენდის მეთოდები, აგრეთვე მანგანუმის მარილების, ელექტროლიზური მანგანუმის ორჟანგის, დაყალიბებული მეტალ. კოქსისა და სხვა დეფიციტური პროდუქციის მიღების მეთოდები. პერსპექტიული სამუშაოები ტარდება მანგანუმის ღარიბი მადნების სხვადასხვა ქიმ. და ელექტროქიმ. მეთოდებით გამდიდრების, პოლიმეტალური და სხვა მადნების კომპლ. გადამუშავების, ადგილ. ნედლეულისაგან სუფთა ნაერთების მიღების, სამრეწვ. კატალიზის, ლღობილთა ელექტროლიზის, ქიმ.-მეტალ. პროცესების ფიზ.-ქიმ. საფუძვლების შესწავლის, ლითონორგ. ნაერთების სინთეზისა და ქიმ. ტექნოლ. თეორ. საფუძვლების დამუშავების მიმართულებით. ინ-ტს აქვს რადიაციული ქიმიის კარგად აღჭურვილი კორპუსი, სადაც წინასწარ დადგენილი თვისებების მქონე ნაერთების სინთეზისა და სხვ. მიზნით შეისწავლიან ქიმ. პროცესებზე მაღალი ენერგიის გამოსხივების მოქმედების მექანიზმს. ინ-ტში ტარდება კვლევა-ძიება მყარ არაორგ. ნაერთთა თერმოდინ. თვისებების ექსპერ. შესწავლისა და გაანგარიშების მეთოდების შექმნის მიმართულებით, აგრეთვე ფიზ. ქიმიის და ელექტროქიმიის თეორ. დარგებში. ინ-ტს სამეცნ. ურთიერთობა აქვს სამეცნ. ცენტრებთან და წარმოებადაწესებულებებთან. დიდი ყურადღება ექცევა სამეცნ. კადრების მომზადებას. ყოველწლიურად ქვეყნდება მონოგრაფიები, თემატ. კრებულები და სამეცნ. წერილები.


არაპაიმა.

**არაპაიმა** (Arapaima gigas), მტკნარი წყლის თევზი *ქაშაყისნაირთა* რიგისა, აქვს 4 *მ*-მდე სიგრძე, 200 *კგ*-მდე წონა. ყრის მსხვილ კვერცხებს. იკვებება თევზითა და უხერხემლო ცხოველებით. გვხვდება ამაზონის აუზში. ძვირფასი სარეწაო თევზია.

**არაპაჰო,** არაპაჰები, *ალგონკინების* ჯგუფში შემავალი ინდიელთა ტომი ჩრდ. ამერიკაში. მოსახლ. რაოდენობა დაუდგენელია. თავდაპირველად მისდევდა მიწათმოქმედებასა და ნადირობას „დიდი ტბების" რ-ნში, შემდეგ კი ველის ზონაში გადასახლდა. XVIII—XIX სს-ში მომთაბარე მეცხენეობას და ბიზონზე ნადირობას მიჰყო ხელი. ამ პერიოდში ა-ში ჩამოყალიბდა სამხ.-დემოკრ. წყობა მატრიარქატის ზოგიერთი გადმონაშთით. მათს რელიგიაში შერწყმულია აგრ. და მონადირული კულტები (მზისა და ბიზონის კულტი). XIX ს. II ნახ-ში ბიზონების განადგურებამ და კოლონიზატორების მიერ ა-ს მიწების მიტაცებამ ბოლო მოუღო მის თვითმყოფ კულტურას. ამჟამად ა-თა უმეტესობა უინდ-რივერის (უაიომინგის შტატი, აშშ) რეზერვაციაში ცხოვრობს.

**არაპირდაპირი არჩევნები,** იხ. სტ. *მრავალსაფეხურიანი არჩევნები.*

**არაპირდაპირი სასუქი,** ნივთიერებები, რ-ებიც ნიადაგში შეაქვთ მისი ფიზ.-ქიმ. თვისებების გასაუმჯობესებლად, კარგი სტრუქტურის შესაქმნელად, მიკრობიოლ. პროცესების გასაძლიერებლად და ნიადაგის საკვებ ნივთიერებათა გასააქტივებლად. ა. ს-ად იყენებენ კირიან სასუქს — ნიადაგის მჟავიანობის გასანეიტრალებლად; თაბაშირს — ბიცობი ნიადაგის გასაუმჯობესებლად; გოგირდს — ნიადაგის ფოსფატური ნაერთების მობილიზაციისათვის; ბაქტერიულ პრეპარატებს — სასარგებლო ბაქტერიებით ნიადაგის გასამდიდრებლად (პარკოსან მცენარეთა კოჟრის ბაქტერიები, აზოტობაქტერი და სხვ.). ტერმინი „ა. ს." პირობითია, მაგ., კირი ნიადაგის რეაქციას ცვლის, მაგრამ ამავე დროს მცენარისათვის კალციუმის წყაროა. ასევეა თაბაშირი, რ-იც აუმჯობესებს ბიცობი ნიადაგის ფიზ.-ქიმ. თვისებებს და ამასთანავე მცენარეს კალციუმითა და გოგირდით ამარაგებს. *ი. ნაკაიძე.*

**არაპრედიკატული განსაზღვრება,** რაიმე ობიექტის განსაზღვრება იმ სიმრავლის საშუალებით, რ-საც თვით ეს ობიექტი ეკუთვნის. ა. გ-ის მაგალითია: „ნებისმიერი რიცხვი არის ინდუქციური მაშინ და მხოლოდ მაშინ, როდესაც მას ნულის ყველა მემკვიდრეობითი თვისება აქვს" (თვისება კი მემკვიდრეობითია, როცა ამ თვისების მქონე ყოველ რიცხვზე ერთით მეტ რიცხვსაც აქვს ეს თვისება). ა. გ. არაკორექტულად ითვლება, რადგან იგი წრის შემცველია. მართლაც, ჩვენს მაგალითში განმსაზღვრელი ლაპარაკობს რიცხვების ყველა მემკვიდრეობითი თვისების ერთობლიობაზე, ხოლო ამ ერთობლიობაში ინდუქციურობაც იგულისხმება. ამიტომ იმის დასადგენად, არის თუ არა, მაგ., 2 ინდუქციური რიცხვი, უნდა გავარკვიოთ, აქვს თუ არა მას ნულის ყველა მემკვიდრეობითი თვისება, კერძოდ, ინდუქციურობაც. ა. გ-ებით შემოღებულ ცნებებსაც არაპრედიკატულს უწოდებენ. ა. *პუანკარე* და ბ. *რასელი* თვლიდნენ, რომ ა. გ-ის გამოყენება ლოგიკასა და მათემატიკაში არ შეიძლება.

*ლიტ.*: Френкель А. А., Бар-Хиллел И., Основания теории множеств, пер. с англ., М., 1966; Carnap R., Logische Syntax der Sprache, W., 1934. *მ. ბეჟანიშვილი.*

**არაჟანი,** რძემჟავა საკვები პროდუქტი. შეიცავს ცხიმს, ცილას, ნახშირწყლებს, A ვიტამინსა და თიამინს. ამზადებენ რძის ნაღებისაგან, რ-საც *პასტერიზაციის* შემდეგ აცივებენ (ტემპ-რა 18—20°C) და რძემჟავა ბაქტერიების წმინდა კულტურით ადედებენ. შედედებულსა და გაცივებულ ნაღებს სპეც. სათავსში (სადაც ტემპ-რა 2—6°C-ია) 24—48 საათს აყოვნებენ. ა-ის ხარისხი დამოკიდებულია მის ცხიმიანობაზე. მაგ., უმაღლესი ხარისხის ა. 36% ცხიმს შეიცავს, პირველი ხარისხისა კი — 30%-ს. რაც უფრო ცხიმიანია ა., მით უფრო დაბალია მისი მჟავიანობა.

ა-ის დამზადება შეიძლება აგრეთვე ახალი კარაქისა და ცხიმგაცლილი რძის ემულსიისაგან, რ-იც ხარისხით ნაღებს უახლოვდება.

**არაჟპარა,** სოფელი აფხ. ასსრ ოჩამჩირის რ-ნში (ჭლოუს სოფსაბჭო), მდ. დუაბის ნაპირზე. ზ. დ. 115 *მ,* შავი ზღვიდან 20 *კმ,* ოჩამჩირიდან 24 *კმ.* ნ. ლაკობას სახ. კოლ-ბა (მეჩაიეობა). საშ. სკოლა სოფ. ჭლოუში (1,5 *კმ*).

**არარა** (ზოოლ.), იგივეა, რაც არა.

**არარა** (ფილოს.), იგივეა, რაც *არარსი.*

**არარატი,** ვულკანური მასივი მდ. არაქსის შუაწელში (მარჯვ. ნაპირზე), თურქეთში, სსრკ საზღვრის მახლობლად. შედგება ორი ჩამქრალი ვულკ. კონუსისაგან: დიდი არარატისა (სომხ. სახელწ. მასისი, თურქ. — ბუიუქ-აღრი-დაღი), სიმაღლე 5165 *მ* და მცირე არარატისაგან, სიმაღლე 3925 *მ.* კონუსები გაყოფილია სარდარბულაკის უნაგირათი. ორთავე ა-ის ძირის გარშემოწერილობაა 130 *კმ.* აგებულია კაინოზოური ბაზალტებით. დიდი ა. 4250 მ-ს ზევით დაფარულია მუდმივი თოვლით. აქვს 30-მდე მყინვარი (უდიდესია წმ. იაკობის მყინვარი, სიგრძე 2 *კმ*). ფერდობები უდაბურია.

**არარატის ვაკე,** ვრცელი ქვაბულის ბრტყელი ფსკერი მდ. არაქსის შუაწელში, სომხ. სსრ-სა და თურქეთში. ჩრდ-ალმ-ით შემოსაზღვრულია არაგაწის მასივით, გეღამის ქედით; სამხრ-ით — აღრიდაღის ქედით და არარატის მასივით. სიგრძე 90 *კმ,* სიმაღლე 850—1000 *მ.* აგებულია მეოთხეული ასაკის აკუმულაციური ნალექებით. ჰავა მკვეთრად კონტინენტურია. იანვ. საშ. ტემპ-რა —1°-იდან —6°-მდეა, ივლ. 25—26°C. ნალექები 250—300 *მმ* წელიწადში. ლანდშაფტი ნახევარუდაბნოს ტიპისაა. მურა, ზოგან ბიცობი ნიადაგი. სარწყავი მიწათმოქმედების მნიშვნელოვანი რ-ნი (ვაზი და სხვა კულტურები). ვაკის ჩრდ. ნაწილშია ქ-ები ჰოქტემბერიანი, ეჩმიაძინი, ერევანი.

**არარაციონალური გადაზიდვა,** იხ. სტ. *გადაზიდვები.*

**არარსი,** არარა, ფილოს. კატეგორია, რ-იც გამოხატავს რაიმეს არარსებობას. განასხვავებენ ა-ის ორგვარ მნიშვნელობას — აბსოლუტურსა და შეფარდებითს. აბსოლ. ა. გამოთქვამს *ყოფიერების* (არსის) არარსებობას. ამ აზრით არის ნახმარი იგი როგორც რელიგ. დოგმაში — „ღმერთმა სამყარო არარისაგან შექმნა", ისე ამ დოგმის უარმყოფელ დებულებაში — „არარისაგან არაფერი არ წარმოიშობა". შეფარდებითი მნიშვნელობით ა. აღნიშნავს არსებობის სახეს. *პლატონის* მიხედვით, ა-ში არსებულის საპირისპირო კი არ იგულისხმება, არამედ სხვისაგან განსხვავებული, რ-იც არსებულშია; ერთი არსებული განსხვავდება მეორე არსებულისაგან და ამიტომ თითოეული არსებული არსიც არის, რამდენადაც არსებობს და ა-ც, რამდენადაც თითოეული არ არის ის, რაც არის მეორე. *ჰეგელის* დიალექტიკური მეთოდის თანახმად, ა. იგივე წმინდა არსია, რადგან იგი ისევე განუსაზღვრელია, როგორც ა. არსისა და ა-ის სინთეზი არის ქმნადობა, რ-შიც ისინი მოხსნილი სახით არიან შენარჩუნებული (იხ. *მოხსნა-შენახვა*). *ეგზისტენციალიზმის* მიხედვით, ა. მჟღავნდება ძრწოლის საშუალებით, რ-საც შეუძლია თვითმყოფობამდე და თავისუფლებამდე მიიყვანოს ადამიანი. *ო. ჯუღელი.*

**არასაბაზრო ფონდები,** იხ. სტ. *სასაქონლო ფონდები.*

**არასაგადასახადო შემოსავალი,** სახელმწ. და ადგილ. ბიუჯეტების შემოსავლის ერთ-ერთი სახეობა. კაპიტალიზმის განვითარების ადრეულ ეტაპზე ა. შ-ში ძირითად ნაწილს სახელმწ. მიწის, ტყის, წიაღისეულის გაყიდვის ან იჯარით გაცემის შედეგად მიღებული შემოსავალი შეადგენდა. შემდგომში ამ წყაროდან მიღებული შემოსავლის წილი თანდათან შემცირდა. სამაგიეროდ გაიზარდა მომსახურების ანაზღაურების, *სახელმწიფო სესხების, ფულის ემისიის,* ლატარიისა და სხვა გზით მიღებული შემოსავლის წილი. ბურჟ. ქვეყნების ბიუჯეტების ა. შ-ს განეკუთვნება სახელმწ. საწარმოთა შემოსავალი, დივიდენდი მთავრობის მიერ ე. წ. შერეულ საწარმოებში დაბანდებულ კაპიტალზე, სახელმწ. სესხის გამოშვებისა და ფულის ემისიისაგან მიღებული შემოსავალი და სხვ. სოციალ. ქვეყნებში ა. შ. სახელმწ. შემოსავლის მთავარი წყაროა (90%-ზე მეტი). მას განეკუთვნება: *ბრუნვის გადასახადი,* ფონდების საფასური, რენტის გადასახდელები, *მოგების ანარიცხები,* სახელმწ. ორგანოების მიერ გაწეული მომსახურების საფასური, ფულისა და ნივთების ლატარია და სხვ.

**არასაკუთრივი ელემენტები,** იხ. სტ. *უსასრულოდ დაშორებული ელემენტები.*

**არასაკუთრივი ინტეგრალები,** იხ. სტ. *ინტეგრალური აღრიცხვა.*

**არასარა** (ყოფ. თხილოვანი), სოფელი აფხ. ასსრ გულრიფშის რ-ნში (აზანთის სოფსაბჭო), მდ. აზანთის ხეობაში. ზ. დ. 710 *მ,* შავი ზღვიდან 20 *კმ,* რ. ც. მაჭარიდან 31 *კმ.* აზანთის ა. წულუკიძის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). რვაწლ. სკოლა სოფ. აზანთაში (3 *კმ*).

**არასაძიხი,** სოფელი აფხ. ასსრ გაგრის საქალაქო საბჭოს ტერიტორიაზე (ბზიფის სოფსაბჭო), მდ. ბზიფის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 190 *მ,* შავი ზღვიდან 5,5 *კმ,* გაგრიდან 13 *კმ.* მ. კალინინის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა სოფ. ბზიფში (2,5 *კმ*).

**არასაძიხი,** სოფელი აფხ. ასსრ ოჩამჩირის რ-ნში (არასაძიხის სოფსაბჭო), მდ. მოქვის მარცხენანაპირეთში. ზ. დ. 160 *მ,* ოჩამჩირიდან 23 *კმ.* ნ. ბარათაშვილის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა, მეჩაიეობა). 2 რვაწლ. სკოლა, კლუბი, 2 ბ-კა, მედპუნქტი.

**არასაწარმოო მოხმარება,** იხ. სტ. *მოხმარება.*

**არასაწარმოო სფერო,** საზ. შრომის ის დარგები, რ-ებიც არ ქმნიან მატერ. დოვლათს და რ-თა დანიშნულებაა არასაწარმოო ხასიათის მომსახურება. ა. ს. აერთიანებს განათლების, ჯანმრთელობის დაცვისა და სპორტის, ხელოვნ., საბინაო-კომუნ. და საყოფაცხოვრებო მომსახურების დარგებს, სამგზავრო ტრანსპორტს, კავშირგაბმ. (მხოლოდ მოსახლ. მომსახურების ნაწილში), სამეცნიერო, სახელმწ. მმართველობისა და თავდაცვის ორგანოებს, სასამართლოსა და პროკურატურას, საფინანსო-საკრედიტო ორგანიზაციებს, დაწესებულებებსა და სხვ.

ა. ს-ს დაწესებულებათა და ორგანიზაციების ხარჯების (მუშაკთა ხელფასის ჩათვლით) დაფარვის წყაროა *ეროვნული შემოსავალი.* ა. ს-ს ხასიათი და მასშტაბები განსაზღვრულია წარმოების წესის ხასიათით. კაპიტალიზმის პირობებში ა. ს-ს ზრდა სახელმწ. და სამხ.-პოლიც. აპარატის ზრდით არის გამოწვეული, რითაც ბურჟუაზია ცდილობს შეინარჩუნოს ძალაუფლება. ხარჯების დიდი ნაწილიც სწორედ ამ აპარატის შენახვაზე მოდის, უმნიშვნელო ნაწილი კი — ა. ს-ს ისეთ დარგებზე, როგორიც არის ჯანმრთელობის დაცვა, განათლება და ა. შ. სოციალ. საზ-ბაში ა. ს-ში დახარჯული შრომა საზოგადოებრივად სასარგებლო შრომაა. ა. ს-ს მუშაკების მიერ გაწეული სხვადასხვა მომსახურება აუცილებელია მოსახლ. საზ. და ინდივიდ. მოთხოვნილებათა დასაკმაყოფილებლად. თანამედროვე მეცნ.-ტექ. რევ. შედეგად სისტემატურად იზრდება საზ. შრომის მწარმოებლურობა მატერ. წარმოების სფეროში, რაც შესაძლებელს ხდის მატერ. წარმოების სფეროდან გამოთავისუფლებული სამუშაო ძალის ხარჯზე გაიზარდოს არასაწარმოო სფეროში დასაქმებულთა როგორც აბსოლ. რიცხვი, ისე ხვედრითი წილი. ა. ს. თავის მხრივ, დადებით გავლენას ახდენს საზ-ბის მწარმოებლური ძალების განვითარებაზე, საზ. შრომის მწარმოებლურობის ამაღლებაზე, რადგან ხელს უწყობს მშრომელთა ფიზ. და სულიერ განვითარებას. სოციალიზმის დროს შრომითი რესურსების გადანაწილება საწარმოო და არასაწარმოო სფეროებს შორის მიმდინარეობს გეგმაზომიერად, კომუნისტური მშენებლობის ამოცანების შესაბამისად.

*ლიტ.*: მარქსი კ., ზედმეტი ღირებულების თეორიები („კაპიტალის" IV ტომი),

ნაწ. 1, თბ., 1966; Кузнецов А. Д., Развитие производственной и непроизводственной сфер в СССР, М., 1964; Правдин Д. И., Непроизводственная сфера: эффективность и стимулирование, М., 1973.

**არასაწარმოო ძირითადი ფონდები,** სსრკ სახალხო მეურნეობის *ძირითადი ფონდების* ნაწილი — ხანგრძლივი სარგებლობის საგნები (შენობები, ნაგებობანი, მოწყობილობები, დანადგარები, ინვენტარი და ა. შ.), რ-ებიც ემსახურებიან *არასაწარმოო სფეროს* ორგანიზაციებსა და დაწესებულებებს (სახ. განათლების, ჯანმრთელობის დაცვის, მეცნ., ხელოვნ., საბინაო და კომუნ. მეურნეობის, სახელმწ. მმართველობის, ქვეყნის თავდაცვისა და ა. შ.). სსრკ-ში ა. ძ. ფ. მთელი სახ.-სამ. ძირითადი ფონდების დაახლ. 40%-ს შეადგენს.

**არასი** (Arras), ქალაქი ჩრდ. საფრანგეთში, მდ. სკარპზე, პა-დე-კალეს დეპარტ. ადმ. ცენტრი, ისტ. ოლქის არტუის ძვ. დედაქალაქი. 49 ათ. მცხ. (1968). სატრანსპ. კვანძი. მანქანათმშ., მეტალ., შაქრის, საფეიქრო მრეწვ., მაქმანის წარმოება.

**არასინუსოიდური ელექტრული დენი,** იხ. სტ. *ცვლადი დენი*.

**არასის უნია,** ნიდერლანდის ვალონური პროვინციების — არტუას, ენოს (ჰენეგაუს) და ქ. დუეს გაერთიანება. შეიქმნა ქ. არასში (1579 წ. 6 იანვ.) *ნიდერლანდის ბურჟუაზიული რევოლუციის* (XVI ს.) დროს. რეაქციულად განწყობილი და რევ.-დემოკრ. მოძრაობის წარმატებებით შეშფოთებული ვალონური კათოლიკე თავადაზნაურობა (ე. წ. უკმაყოფილონი) აჯანყდა არტუასა და ენოში, ხელთ იგდო ქ. არასი (1578 ოქტ.) და ჩაახშო იქ სახ.-რევ. მოძრაობა. 1579 წ. 6 იანვ. არასში დაიდო ა. უ., რ-იც ითვალისწინებდა *გენტის პასიფიკაციის* (1576) მუხლების შესრულებას, კათოლიციზმის ხელშეუვალობასა და ფილიპე II-ის სუვერენიტეტის აღიარებას, თუ იგი დაიცავდა ნიდერლ. თავადაზნაურობის პრივილეგიებს. 1579 წ. 17 მაისს არასში ესპ. მეფისნაცვალ ა. *ფარნეზესთან* დადებული ხელშეკრულებით, ფილიპე II კისრულობდა გამოეცხადებინა ამნისტია, გაეთავისუფლებინა პატიმრები, გაეყვანა ნიდერლანდიდან ესპ. ჯარები, დაეცვა კათოლიციზმი და აღედგინა რევოლუციამდელი წესწყობილება. 1579 ა. უ-ს შეუერთდა ქ-ები ლილი, ორში, მეხელენი, ვალანსიეხი და სხვ ა. უ-მ გაუადვილა ფარნეზეს ფლანდრიისა და ბრაბანტის დაპყრობა (1585 აგვ.), ჩრდ. ნიდერლანდის რევ. პროვინციებმა ა. უ-ის საპასუხოდ შექმნეს *უტრეხტის უნია 1579*.

**არასლი** ჰამიდ მამედთაღი-ოღლუ (დ. 23. II. 1909, განჯა, ახლანდ. კიროვაბადი), აზერბაიჯანელი საბჭ. ლიტერატურათმცოდნე; აზერბ. სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1969), სკკპ წევრი 1963-იდან. მრავალი გამოკვლევა უძღვნა აზერბ. კლასიკურ ლიტ-რას, აზერბ.-სპარს., აზერბ.-თურქ., აზერბ.-უზბ. ლიტ. ურთიერთობას. ეკუთვნის მონოგრაფიები ნიზამისა (1967) და ფუზულის (1958) შემოქმედების შესახებ. გამოსცა გოვსი თაბრიზის, ვაგიფის, ვიდადის, ახუნდოვისა და სხვათა ნაწარმოებები. მოამზადა ფუზულის თხზ. სრ. კრ. (ტ. 1—5, 1958). ავტორია სახელმძღვანელოსი „XVII — XVIII საუკუნეების აზერბაიჯანული ლიტერატურა" (1956).

**არასონი** (Arason) იოუნ (1484 — 7. XI. 1550), ისლანდიის ეროვნ. გმირი, სკალდი (პოეტი). ჰოლარის უკანასკნელი კათოლიკე-ეპისკოპოსი (1522-იდან). ა-მა შემოიღო წიგნის ბეჭდვა ისლანდიაში. იბრძოდა ლუთერანობის გავრცელებისა და დანიის მეფის კრისტიან III-ის ისლანდიის საქმეებში ჩარევის წინააღმდეგ. სიკვდილით დასაჯეს თავის ორ შვილთან ერთად.

**არასრული საშუალო სკოლა,** იხ. სტ. *რვაწლიანი სკოლა*.

**არასრულკბილიანები,** ამერიკული არასრულკბილიანები (Xenarthra ან Edentata), ძუძუმწოვარი ცხოველების რიგი. უმრავლესობას სხეული ბალნით აქვს დაფარული, ზოგს კი—ძვლოვან-რქოვანი ჯავშნით. კბილები მარტივი (ერთი ტიპის, უმინანქრო) და მუდმივი აქვთ, თუმცა ზოგი სახეობა (ჭიანჭველიჭამია) სულ უკბილოა; ა-ის მეტი ნაწილი მიწაზე ბინადრობს, ნაწილი—სოროებში; ზოგიერთი სახეობა კი (ზარმაცები, მეხეური ჭიანჭველიჭამიები) — ხეებზე. იკვებებიან მცენარეებითა და ცხოველებით (მწერებით, პატარა ხერხემლიანებით). უმრავლესობა 1—2 ნაშიერს შობს, ზოგი — 3—12-ს. გავრცელებული არიან ჩრდ. ამერიკის სამხრ. ნაწილში, ცენტრ. და სამხრ. ამერიკაში. ცნობილია თანამედროვე ა-თა სამი ოჯახი: *ზარმაცასებრნი, ჭიანჭველიჭამიასებრნი* და *ჯავშნოსნისებრნი*.

**არასრულწლოვანთა დანაშაულობა,** იხ. სტ. *დანაშაულობა*.

**არასრულწლოვანთა პასუხისმგებლობა,** პასუხისმგებლობა 18 წლის ასაკამდე ჩადენილი საზ. საშიში ქმედობისათვის. საბჭ. სისხლის სამართლით ა. პ. 14 წლის ასაკიდან იწყება. მანამდე არასრულწლოვანი სრულიად არ აგებს პასუხს, რადგან არ არის იმდენად მომწიფებული, რომ შეიგნოს თავისი მოქმედების რაობა და მნიშვნელობა ან წარმართოს იგი. ამ ასაკში ჩადენილი საზ. საშიში ქმედობა შეიძლება განიხილოს *არასრულწლოვანთა საქმეების კომისიამ* და აღმზრდელობითი ღონისძიება გამოიყენოს. 14 წლის შესრულების შემდეგ არასრულწლოვანი პასუხს აგებს მხოლოდ ისეთი დანაშაულისათვის, როგორიც არის მკვლელობა, სხეულის განზრახ დაზიანება, რამაც ჯანმრთელობა შეურყია ადამიანს, გაუპატიურება, ყაჩაღური თავდასხმა, გაძარცვა, ქურდობა, ბოროტი ხულიგნობა, სახელმწ., საზ. ან მოქალაქეთა პირადი ქონების განზრახ განადგურება ან დაზიანება, რასაც მძიმე შედეგი მოჰყვა, ცეცხლსასროლი იარაღის, საბრძოლო მასალების ან ფეთქებად ნივთიერებათა გატაცება, აგრეთვე განზრახ ისეთი მოქმედების ჩადენა, რ-საც შეეძლო მატარებლის მარცხი გამოეწვია. ყველა სხვა დანაშაულისათვის ა. პ. 16 წლის ასაკიდან იწყება.

ა. პ-ის დადგენისას კანონი მთელ რიგ შეღავათებს ითვალისწინებს. არასრულწლოვანს არ შეიძლება მიესაჯოს სიკვდილი, თავისუფლების აღკვეთა ათ წელზე მეტი ხნით, გასახლება ან გადასახლება. თავისუფლების აღკვეთას არასრულწლოვანი იხდის სპეციალურად არასრულწლოვანთათვის განკუთვნილ შრომა-აღმზრდელობით კოლონიაში. არასრულწლოვანება პასუხისმგებლობის შემამსუბუქებელ გარემოებად ითვლება. თუ არასრულწლოვანის მიერ ჩადენილი დანაშაული დიდ საზ. საშიშროებას არ წარმოადგენს და მისი ჩამდენის გამოსწორება დაუსჯელადაც შეიძლება, სასამართლოს უფლება აქვს დაუნიშნოს არასრულწლოვანს *აღმზრდელობით-იძულებითი ღონისძიება*. არასრულწლოვანის ქონებრივი პასუხისმგებლობის შესახებ იხ. *არასრულწლოვანი*.

ძვ. ქართ. სამართლის მიხედვით ა. პ. 10 წლის ასაკიდან იწყებოდა („სამართალი ბატონიშვილის ვახტანგისა", მ. 187).

*წყარო*: საქართველოს სსრ სისხლის სამართლის კოდექსი, თბ., 1973, მმ. 12, 24 (ნაწ. 2), 25 (ნაწ. 2, 3), 26 (ნაწ. 3), 27 (ნაწ. 4), 38 (პ. 7), 55, 64.

*ლიტ.*: Грабовская Н. П., Уголовно-правовая борьба с преступлениями несовершеннолетних в СССР, Л., 1961; Орлов В. С., Субъект преступления по советскому уголовному праву, М., 1958. *თ. წერეთელი.*

**არასრულწლოვანთა საქმეების კომისია,** მშრომელთა დეპუტატების აღმასრ. კომიტეტთან და რესპ. მინისტრთა საბჭოსთან არსებული ორგანო, რ-იც წარმართავს მუშაობას არასრულწლოვანთა უმეთვალყურეობის წინააღმდეგ, მათ მიერ სამართალდარღვევათა თავიდან ასაცილებლად. მისი ამოცანაა გამოავლინოს და აღრიცხოს ის ბავშვები და მოზარდები, რ-ებსაც არადამაკმაყოფილებელი ოჯახური თუ სხვა პირობების გამო სახელმწ. და საზ. დახმარება ესაჭიროებათ და მიიღოს ზომები მათი სათანადო მოწყობისა და უფლებების უზრუნველსაყოფად. ა. ს. კ. იმ შემთხვევაში განიხილავს არასრულწლოვანთა საქმეებს, თუ მათ სისხლისსამართლებრივი პასუხისმგებლობისათვის დაწესებული ასაკის მიღწევამდე ჩაიდინეს საზოგადოებრივად საშიში ქმედობა, თუ საგამოძიებო ან სასამართლო ორგანოს მიზანშეუწონლად მიაჩნია არასრულწლოვანთა მიერ ჩადენილი დანაშაულისათვის სასჯელის გამოყენება (საქ. სსრ სისხლის სამართ. საპროცესო კოდექსი, მ. 8). კომისია განიხილავს აგრეთვე არასრულწლოვანთა მიერ ჩადენილ ადმ. გადაცდომას ან სხვა ანტისაზოგადოებრივ მოქმედებას. ა ს. კ-ს არასრულწლოვანის მიმართ შეუძლია გამოიყენოს ზემოქმედების სხვადასხვა ზომა (გაფრთხილება, საყვედური, ჯარიმა და სხვ.).

*წყარო*: დებულება არასრულწლოვანთა საქმეების კომისიების შესახებ, «საქ. სსრ უმაღლესი საბჭოს უწყებები», 1967, № 4, მ. 282. *გ. ტყეშელიაძე.*

**არასრულწლოვანთა შრომა,** 18 წლის ასაკამდე მოზარდთა შრომა, რ-საც აწესრიგებს სპეც. სამართლებრივი ნორმები. საბჭ. კანონმდებლობით 16 წლამდე არასრულწლოვანის სამუშაოზე მიღება დაუშვებელია. როგორც გამონაკლისი, პროფკავშირების საფაბრიკო, საქარხნო, ადგილ. კომიტეტთან შეთანხმებით შეიძლება სამუშაოზე მიიღონ 15 წლის მოზარდი. სამუშაოზე მიღებამდე არასრულწლოვანმა უნდა გაიაროს წინასწარი, შემდეგ კი 18 წლის შესრულებამდე ყოველწლიურად სავალდებულო სამედ. შემოწმება. მოზარდის სამუშაო დღის ხანგრძლივობა 15-იდან 16 წლამდე 4 საათია, 16-იდან 18 წლამდე — 6 საათი, ხოლო 5-დღიან სამუშაო კვირაზე გადასულ საწარმოებში (დაწესებულებებში)—შესაბამისად არა უმეტეს 5 ან 7 საათისა. შრომითი ხელშეკრულებით არასრულწლოვანი უფლებრივად გათანასწორებულია სრულწლოვანთან, ოღონდ ზოგიერთი შეღავათითა და უპირატესობით სარგებლობს. კერძოდ, მიუხედავად შემცირებული სამუშაო დროისა, სრულად იღებს ხელფასს; აქვს ერთი კალენდარული თვე შვებულება; აკრძალულია მისი გამოყენება ზეგანაკვეთურ და ღამის სამუშაოზე და სხვ.; ადმინისტრაციის ინიციატივით არასრულწლოვნის სამუშაოდან განთავისუფლებისათვის, პროფკავშირების საფაბრიკო, საქარხნო, ადგილ. კომიტეტის სანქციის გარდა, საჭიროა არასრულწლოვანთა საქმეების რაიონული (საქალაქო) კომისიის თანხმობაც. იხ. აგრეთვე *ბავშვთა შრომა*.

*წყარო*: საქართველოს სსრ შრომის კანონთა კოდექსი, თბ., 1974, თ. 13, მმ. 167—174. *ე. ნეიძე.*

**არასრულწლოვანი,** პირი, რ-საც ჯერ არ მიუღწევია სრული *ქმედუნარიანობის* ასაკისათვის. საბჭ. სამართლის მიხედვით ა-ად ითვლება 18 წლის ასაკს მიუღწეველი პირი. ა. 15 წლამდე (მცირეწლოვანი) სავსებით მოკლებულია ქმედუნარიანობას — უფლება არა აქვს დამოუკიდებლად დადოს გარიგება, წვრილმან საყოფაცხოვრებო გარიგებათა გარდა (წიგნების, სასკოლო ნივთების, პურის და სხვ. შეძენა); პასუხს არ აგებს მის მიერ მიყენებული ზიანისათვის. მის მაგივრად გა-

რიგებებს დებს მისი კანონიერი წარმომადგენელი (მშობელი, მშვილებელი, მეურვე), რ-იც ამავე დროს ა-ის მიერ მიყენებული ზიანისათვის პასუხს აგებს. პასუხისმგებლობა შეიძლება დაეკისროს აგრეთვე იმ სასწავლო, სააღმზრდელო თუ სამკურნ. დაწესებულებას, რ-ის ზედამხედველობაშიც იმყოფება მცირეწლოვანი. ა-ს 15-იდან 18 წლამდე შეზღუდული ქმედუნარიანობა აქვს. მას უფლება ეძლევა დადოს გარიგებანი თავისი კანონიერი წარმომადგენლის (მშობლის, მშვილებლის ან მზრუნველის) თანხმობით, განახორციელოს საავტორო და საგამომგონებლო უფლება, დამოუკიდებლად გამოიყენოს (დახარჯოს და ა. შ.) თავისი შემოსავალი (ხელფასი, სტიპენდია, ჰონორარი და სხვ.). მაგრამ თუ საკმაო საფუძველი არსებობს (მაგ., თუ ა. უგუნურად ფლანგავს ფულს და სხვ. ამგვარი), სამეურვეო და სამზრუნველო ორგანოს შეუძლია ჩამოართვას ან შეუზღუდოს მას თავისი შემოსავლის დამოუკიდებლად განკარგვის უფლება. ამას გარდა, ა. პასუხს აგებს მის მიერ მიყენებული ქონებრივი ზიანისათვის. თუ მისი ქონება საკმარისი არ არის, ზიანის შესაბამისი ნაწილი უნდა აანაზღაუროს ა-ის კანონიერმა წარმომადგენელმა. ა-ის შრომითი უფლებების შესახებ იხ. *არასრულწლოვანთა შრომა*, ა-ის სისხლისსამართლებრივი პასუხისმგებლობის შესახებ — *არასრულწლოვანთა პასუხისმგებლობა*.

*წყარო*: საქართველოს სსრ სამოქალაქო სამართლის კოდექსი, თბ., 1965, მმ. 11, 13, 14, 16 (ნაწ. 2), 51, 53, 126 (ნაწ. 3), 464, 465 და სხვ. *თ. წერეთელი.*

**არასრულწლოვნის გარყვნა,** განზრახი მოქმედება, რ-იც არღვევს არასრულწლოვნის სქესობრივ ხელშეუხებლობას. საბჭ. სამართალი და კომუნისტური მორალი კიცხავს ასეთ მოქმედებას, რადგან იგი ხელყოფს არასრულწლოვნის ნორმალურ სქესობრივ განვითარებას—იწვევს უარყოფით ძვრებს მოზარდის ორგანიზმში. საქ. სსრ სისხლის სამართ. კოდექსი (მ. 119) ნებაყოფლობით სქესობრივ კავშირს 16 წელს მიუღწეველ პირთან, მათ შორის ფაქტობრივი ქორწინების შემთხვევაშიც კი დანაშაულად თვლის და დამნაშავეს სჯის თავისუფლების აღკვეთით 3 წლამდე. სასჯელი იზრდება 6 წლამდე, თუ სქესობრივი ჟინის დაკმაყოფილება გარყვნილ ფორმებში ხდება (მ. 119, ნაწ. 2), და 8 წლამდე — თუ სქესობრივი კავშირი ხორციელდება მამათმავლობის ფორმით (მ. 121, ნაწ. 2). სისხლის სამართ. დანაშაულად ითვლება აგრეთვე ყოველგვარი გარყვნილი ქმედება 16 წელს მიუღწეველ პირთან (მ. 120). არასრულწლოვან ქალთან ძალდატანებითი სქესობრივი კავშირის შესახებ იხ. სტ. *გაუპატიურება*.

*ვ. მაყაშვილი.*

**არასტაციონარული ვარსკვლავი,** ვარსკვლავი, რ-ის გარე ფენების წონასწორობა საგრძნობლად დარღვეულია. ეს ფაქტი ხშირად ბრწყინვალების ცვალებადობაში (იხ. *ცვალებადი ვარსკვლავები*), ზოგ შემთხვევაში კი სპექტრის ემისიური ხაზების ინტენსივობათა ცვალებადობაში გამოვლინდება. ზოგიერთი ა. ვ-ის სპექტრს ემისიური ან შთანთქმის ხაზების უეცარი, უწესო ან სისტემ. და პერიოდული ჩანაცვლება ახასიათებს. ასეთ შემთხვევაში არასტაციონარულობა დაკავშირებულია ან ვარსკვლავის წიაღიდან აირის მასების ამოფრქვევასთან, ან ვარსკვლავის პულსაციასთან. ა. ვ-ების სახესხვაობანია: ც ვ ა ლ ე ბ ა დ ი  ვ ა რ ს კ ვ ლ ა ვ ე ბ ი, ა ხ ა ლ ი, ა ხ ლ ი ს მ ა გ ვ ა რ ი  ზ ე ა ხ ა ლ ი, ვ ო ლ ფ-რ ა ი ე ს, გედის P-ს ტიპისა, Be სპექტრული კლასის, მჭიდრო ორჯერადი სისტემის და სხვ. ვარსკვლავები. უკანასკნელ ხანებში ა. ვ-ებიდან განსაკუთრებულ ყურადღებას იპყრობს შედარებით ცივი, კუროს T-ს და ვეშაპის UV-ს ტიპის ჯუჯა ცვალებადი ვარსკვლავები. პირველნი ჩამოყალიბების პროცესში მყოფი ახალგაზრდა ობიექტებია. მათი ბრწყინვალების ცვალებადობა უკიდურესი არაწესიერულობით ხასიათდება; ვარსკვლავები თავმოყრილია ცის გარკვეულ უბნებში და ვარსკვლავთა ფიზ. ჯგუფების — ასოციაციების წევრებს წარმოადგენენ. ამ გარემოებას ყველაზე ადრე ვ. *ამბარცუმიანმა* მიაქცია ყურადღება. მეორენი იმით გამოირჩევიან, რომ მათი ბრწყინვალების ცვალებადობას ახლავს სპექტრის მკვეთრად გამოხატული ცვალებადობა. ასეთ ვარსკვლავს, ჩვეულებრივ მინიმ. ბრწყინვალება აქვს და დროდადრო უეცრად „აინთება" ხოლმე. არამდგრადია ზოგიერთი მეტისმეტად მჭიდრო ორჯერად ვარსკვლავთა სისტემაც. მათზე დაკვირვებისას შენიშნულია სისტემაში შემავალი ვარსკვლავების ატმოსფეროდან აირის ნაკადების გამოდინება, მათ მიერ სისტემის გარემოცვა და ერთი ვარსკვლავიდან მეორისაკენ გადასვლა. ყველა ჩამოთვლილ შემთხვევაში წონასწორული მდგომარეობა ირღვევა და წარმოიშობა არასტაციონარული მოვლენები. ეს გარემოება განსაკუთრებული სიცხადით გამოვლინდა ახალ ვარსკვლავთა ორჯერადობის აღმოჩენის შემდეგ.

ა. ვ-ებზე დაკვირვებას დიდი მნიშვნელობა აქვს ვარსკვლავთა წარმოშობისა და განვითარების შესწავლისათვის. ა. ვ-ების ფოტომეტრიულსა და სპექტროფოტომეტრიულ გამოკვლევას ეწევა, კერძოდ, აბასთუმნის ასტროფიზ. ობსერვატორია.

**არატე** (Aratos) (ძვ. წ. დაახლ. 315—240), ძვ. ბერძენი დიდაქტიკოსი-პოეტი და ასტრონომი კილიკიის ქ. სოლედან. მრავალ სხვა ნაწარმოებთან ერთად დაწერა დიდაქტ. პოემა „ფენომენა" („ციური მოვლენები"), რ-იც ევდოქსეს (ძვ. წ. 390—337) ასტრონ. მოძღვრების გადმოცემაა. პოემაში მან შეიტანა თქმულებები ციურ სხეულებზე და ცნობები ამინდის ნიშნებზე. „ფენომენა" მეტად პოპულ. თხზ. იყო ანტ. სამყაროში (ლათინურად თარგმნეს ციცერონმა, გერმანიკუსმა, ავიენუსმა) და შუა საუკ. ევროპაში. პოემის უდიდესმა ნაწილმა ჩვენამდე მოაღწია.

*თხზ.*: Phaenomena, rec. E. Maass, Berolini, 1893 (განმ. გამოც. 1955).

*ლიტ.*: *История греческой литературы*, т. 3, М., 1960.

**არატები** (მონღ. არდ — მშრომელი; ხალხი), მონღოლი მეჯოგეები, ფართო გაგებით — მშრომელები, ხალხი. ფეოდ. მონღოლეთში ა. ყმა გლეხები იყვნენ. ფეოდალებს შეეძლოთ მათი გაყიდვა ან გაჩუქება. ა-ის კლასობრივი ბრძოლა სხვადასხვა ფორმით გამოვლინდა (ხანების საძოვრების მიტოვება, რუსეთში გადასვლა, მასობრივი სტიქიური გამოსვლები). ა. წარმოადგენდნენ მონღ. სახ. რევ. ძირითად მამოძრავებელ ძალას. ამჟამად ა. მონღ. სრ-ის სოფლის მშრომელთა კლასია, რ-იც ახალგაზრდა მუშათა კლასთან და მშრომელ ინტელიგენციასთან ერთად აშენებს სოციალიზმს. გაიზარდა ა-ის მატერ. და კულტ. დონე. ა. გაერთიანდნენ სას.-სამ. კოოპერატივებში. 1966 აღწერით ა. შეადგენდნენ მონღ. სრ-ის მოსახლეობის 47%-ს. ჩინეთის სრ-ში—შიდა მონღოლეთის, სინძიანის ავტონ. რ-ნებსა და ცინხაის პროვინციაში ა. მშრომელი მასების შემადგენელი ნაწილია.

ტუვის ასსრ-ში ა-ს გლეხებს უწოდებენ.

**არატე სიკიონელი** (Aratos ho Sikyōnios) (ძვ. წ. 271—213), ძვ. ბერძენი სახელმწ. მოღვაწე. ადრე დაობლდა, გაიზარდა კ. არგოსზე. აქედან თავისი მომხრეებით სიკიონში დაბრუნდა, სადაც ძვ. წ. 251 დაამხო ნიკოკლეს ტირანია და მშობლიური ქალაქი *აქაველთა კავშირში* შეიყვანა. 17-ჯერ აირჩიეს სტრატეგოსად. 245-იდან აქაველთა კავშირის ფაქტობრივი მეთაური იყო. ეგვიპტესთან კავშირით შეძლო თითქმის მთლიანად დაეხსნა *აქაია* მაკედონიის ბატონობისაგან, მაგრამ ა. ს-მა ვერ გაბედა პელოპონესის დასაუფლებლად მარტო შეჰბმოდა ძლიერ მეტოქეს—სპარტას და დახმარებისათვის მაკედონიას მიმართა. 221 სპარტა დამარცხდა, მაგრამ აქაია მაკედონელთა უღელქვეშ მოექცა. 213 ა. ს. ფილიპე მაკედონელმა მოაწამვლინა. ა. ს-ს დაუწერია „მოგონებანი", რ-საც ჩვენამდე არ მოუღწევია, მაგრამ გამოუყენებიათ პოლიბიოსსა და პლუტარქეს.

**არაუკანები** (საკუთარი სახელწ., მ ა პ უ ჩ ე — „მიწის ხალხი"), ხალხი, ჩილეს ინდიელი მოსახლ. ძირითადი მასა. საერთო რაოდ. 350 ათ-ზე მეტი (1970, შეფასება); ენა — არაუკანული და ესპანური. ა-ის უმრავლესობა კათოლიკეები არიან, შემორჩათ ძველი რელიგ. რწმენა-წარმოდგენებიც. ესპანელთა მოსვლამდე ეკავათ მთელი თანამედროვე ჩილეს ტერიტორია. ა. 300 წელზე მეტ ხანს ებრძოდნენ დამპყრობლებს. თანამედროვე ა. უმთავრესად ცხოვრობენ ცენტრ. ჩილეს სამხრ. ნაწილში. მათი მთავარი საქმიანობა მიწათმოქმედება და მესაქონლეობაა. სანაპირო რ-ნებში კი თევზჭერა. მისდევენ მეთუნეობასა და ვერცხლის დამუშავებას.

*ლიტ.*: Народы Америки, т. 2, М., 1959.



არაუკანები. ბავშვიანი ქალები.

**არაუკარია** (Araucaria), წიწვოვან მცენარეთა გვარი არაუკარიისებრთა ოჯახისა. ცნობილია 20-მდე სახეობა. გავრცელებულია სამხრ. ამერიკაში, ავსტრალიასა და წყნარი ოკეანის კ-ებზე. 50—60, ზოგჯერ 90 *მ* სიმაღლის ბრტყელწიწვიანი, რგოლურად განლაგებული ტოტებისა და ფარჩხატი ვარჯის მქონე ხეებია. ა. სითბოს მოყვარულია. საქართველოში ინტროდუცირებულია ამ გვარის რამდენიმე სახეობა. მათგან ყველაზე ყინვაგამძლე ჩ ი ლ უ რ ი ა. (A. araucana) ჩილეს მთებიდან არის შემოტანილი და დეკორ. მცენარედ მოშენებულია შავი ზღვის სანაპიროზე. სხვა სახეობებს (A. excelsa, A. bidwillii და სხვ.) უფრო მეტად ოთახებსა და ორანჟერეებში აშენებენ. ზოგი სახეობის თესლი იჭმება. მერქანს სამშენებლო მასალად იყენებენ.



ბრაზილიური არაუკარიას (Araucaria brasiliana) გირჩები: 1. მდედრობითი გირჩა; 2. ტოტი მამრობითი გირჩით.

**არაუკუმგორავი ქვემეხი,** კუთხვილიანი ან გლუვლულიანი ქვემეხი, რ-ის გასროლისას არ ახლავს ლულის უკუსვლა (ქვემეხის უკუგორვა). გასროლის დროს დენთის აირების ნაწილი გამოედინება ლულის სახაზინო ნაწილის ერთი ან რამდენიმე საქშენიდან; ამის შედეგად წარმოიქმნება რეაქტიული ძალა, რ-იც აწონასწორებს უკუცემის ძალას და გამორიცხავს ლულის უკუსვლას. II მსოფლიო ომის წლებში და ომის შემდგომ პერიოდში ა. ქ. ფართოდ გავრცელდა სსრკ და სხვა სახელმწიფოების არმიებში. თანამედროვე ა. ქ. (კალიბრი 57—120 *მმ*) განკუთვნილია ჯავშნიანი ობიექტების, ცოცხალი ძალისა და საცეცხლე საშუალებათა გასანადგურებლად. ა. ქ. ისვრის კუმულაციურ და მსხვრევად-ფუგასურ ჭურვებს ან ნაღმებს. ტანკებზე პირდაპირი სროლის სიშორეა 400—800 *მ*, ჯავშანგამტანობა — 400 *მმ*, ქვემეხის მასა — 50—310 *კგ*. ა.

ძ. არის ერთ- და მრავალლულიანი, თვითმავალი, საბუქსირო და ავტომობილის ძარათი გადასატანი.

**არაფარდი პარკხვევია** (Ocneria dispar), პეპელა ტალღურასებრთა ოჯახისა. დედალ-მამალი ერთმანეთისაგან განირჩევა სიდიდით, ფერით და ულვაშების ფორმით, რისთვისაც არაფარდი (არაერთნაირი) შეარქვეს. დედალი პეპელა კვერცხს დებს გროვებად (1500-მდე) შტამებზე, მსხვილ ტოტებზე და სხვ. წელიწადში ვითარდება ერთი თაობა. იზამთრებს მატლი. ა. პ. გავრცელებულია მთელ მსოფლიოში; სსრკ-ში — ევროპულ ნაწილში, საქართველოში. მატლი იკვებება ტყის ჯიშებისა და ხეხილის მწვანე ნაწილებით. ბ რ ძ ო ლ ი ს ღ ო ნ ი ს ძ ი ე ბ ა ნ ი: კვერცხების გროვის გაჟღენთა კრეოზოტით, ნავთით ან მაზუთით. მატლების მოსასპობად ხეებზე კონტაქტური და ნაწლავის შხამების შეფრქვევა.



არაფარდი პარკხვევია; 1. კვერცხი; 2. მატლი; 3. ჭუპრი; 4. დედალი პეპელა; 5. მამალი პეპელა; 6. დაზიანებული ფოთოლი.

**არაფლო,** სოფელი მარნეულის რ-ნში (შულავრის სოფსაბჭო), მდ. დებედის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 340 *მ*, მარნეულიდან 10 *კმ*. მებოსტნეობა-მერძევეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, საავადმყოფო, ამბულატორია.

**არაფურის ზღვა** (ინგლ. Arafura Sea), ინდოეთის ოკ. განაპირა ზღვა, ავსტრალიასა, ახალ გვინეასა, ტანიმბარისა და კაის კ-ებს შორის. ფართ. 1037 ათ. *კმ*². საშ. სიღრმე 200 *მ*-მდე, მაქს. — 3680 *მ*-მდე (ჩრდ.-დას. ნაწილში). ღრმადაა შეჭრილი ავსტრალიის კონტინენტში და ქმნის კარპენტარიის დიდ ყურეს. წყლის საშ. ტემპ-რა ზედაპირზე 25°-იდან 28° C-მდე. მარილიანობა 34—35‰. მოქცევა ნახევარდღეღამური, სიმაღლე 2,5—7,6 *მ*.

**არაფხა** (Arrapha), ქვეყანა ძვ. აღმოსავლეთში. ცენტრი არაფხა. მდებარეობდა თანამედროვე ქერქუქის (ერაყი) მიდამოებში (ზოგიერთი სპეციალისტის აზრით კი — ქერქუქიდან რამდენიმე *კმ* დაშორებით, ქ. *ნუზის* მიდამოებში). ა-ს მეგობრული ურთიერთობა ჰქონდა კასიტების ხანის *ბაბილონთან* და *მითანთან*. ქიბი-თეშუფისა და მისი ძის ითხი-თეშუფის მმართველობის დროს (ძვ. წ. II ათასწლ. შუახანებში) ა. პოლიტიკურად დამოუკიდებელი იყო. ვარაუდობენ, რომ მოგვიანებით იგი მითანის შემადგენლობაში შევიდა. ა-ში ჰყავდათ მონები, არსებობდა მიწათმფლობელობის თავისებური ფორმები, გავრცელებული იყო მევახშეობა.

*ლიტ.*: Я н к о в с к а я Н. Б., Из истории Хурритского общества по материалам юридических документов из Аррапхи, М., 1960; მ ი ს ი ვ ე, Хурритская Аррапха, «Вестник древней истории», 1957, № 1.
*გ. გიორგაძე.*



არაქისი. მცენარის ნაწილი ყვავილებითა და ნაყოფით. ა — ნაყოფი.

**არაქალი,** ბოგდანოვკის რ-ნის სოფლების *დიდი არაქალისა* და *პატარა არაქალის* ძვ. სახელწოდება.

**არაქელ დავრიჟეცი** (თ ა ვ რ ი ზ ე ლ ი) (1595—1669), სომეხი ისტორიკოსი. მისი ვრცელი „ისტორიათა წიგნი" (გადმოცემულია 1602—62 ამბები) ამ პერიოდის ამიერკავკ. და ახლო აღმ. ისტორიის პირველხარისხოვანი წყაროა. ავტორი დაწვრილებით აღწერს შაჰ-აბასის შემოსევებს ამიერკავკასიაში, სომეხთა აყრასა და ირანში გადასახლებას. საყურადღებო ცნობებს გვაწვდის XVI ს. ბოლოსა და XVII ს. I ნახ. ქართლისა და კახეთის სამეფოებზე, კერძოდ სიმონ I-ზე, ალექსანდრე II-ზე, ლუარსაბ II-ზე, თეიმურაზ I-ზე, ქეთევან დედოფალზე, გიორგი სააკაძეზე და სხვ. ა. დ-ის ნაშრომი პირველად დაიბეჭდა სომხ. ენაზე ამსტერდამში 1669.

*თხზ.*: Պատմութիւն Առաքել Վարդապետի Դաւրիժեցւոյ, Վաղարշապատ, 1896:
*ლ. ჯანაშია.*

**არაქელი,** სოფელი ბოლნისის რ-ნში (აკაურთის სოფსაბჭო), მდ. გეტის (მაშავერის შენაკადი) მარცხ. მხარეს. ზ. დ. 710 *მ*, ბოლნისიდან 14 *კმ*. რატევნის მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა.

**არაქელიანი** ბაბკენ ნიკოლოზის ძე [დ. 1. (14). II. 1912, სოფ. გეჩერლუ, ეჩმიაძინის მაზრა], სომეხი საბჭოთა არქეოლოგი და ისტორიკოსი. სომხ. სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1974). სკკპ წევრი 1940-იდან. სომხ. სსრ მეცნ. აკად. არქეოლოგიისა და ეთნოგრაფიის ინ-ტის დირექტორი (1959). ა-ის ხელმძღვანელობით მიმდინარეობს გარნისისა (1949-იდან) და არმავირის (1962-იდან) ნაქალაქართა გათხრები, რ-თა შედეგადაც მდიდარი მასალა იქნა მოპოვებული სომხ. და კავკ. ისტ. შესასწავლად. დაჯილდოებულია 3 ორდენით და მედლებით.

*თხზ.*: Гарни, т. 1, 3, 4, Ер., 1951—62 (ტ. 4 — გ. კარახანიანის თანაავტ., სომხ. ენაზე).

**არაქი,** ს ო ლ თ ა ნ ა ბ ა დ ი, ქალაქი ჩრდ.-აღმ. ირანში, თეირანის ოსტანში. 76 ათ. მცხ. (1971). სატრანსპ. კვანძი. სას.-სამ. რ-ნის (შაქრის ჭარხალი, მარცვლეული) ცენტრი. ცნობილია ხალიჩების წარმოებით. კვების (შაქრის, ლიქიორის) საწარმოები. მანქანათმშ. ქ-ნები (აშენდა სსრ კავშირის დახმარებით).

**არაქისი,** (Arachis), მ ი წ ი ს თ ხ ი ლ ი, ბალახოვანი მცენარის გვარი პარკოსანთა ოჯახისა. ცნობილია ა-ის 15 სახეობა. კულტურული სახეობებიდან გავრცელებულია A. hypogaea. სსრკ-ში მოჰყავთ A. hypogaea-ს მხოლოდ ერთი ქვესახეობა — ჩვეულებრივი ა. (ssp. vulgaris) — ერთწლოვანი მცენარე, რ-ის სიმაღლეა 25—76 *სმ*; მისი ბუჩქი სწორმდგომი ან გართხმულია, ფოთოლი — წყვილფრთართული, ყვავილი — ყვითელი და ყვავილედებად შეკრებილი. მცენარის ნასკვიდან ვითარდება ჰინოფორი, რ-იც ნიადაგში ჩადის და ნაყოფს იკეთებს; აქვს ერთბუდიანი პარკი 1-7 თესლით, რ-იც 42%-მდე მაღალხარისხოვან ცხიმოვან ზეთს, 22% ცილას, 13%-მდე ნახშირწყალს შეიცავს. ა. გავრცელებულია ამერიკაში, ევროპაში, აზიაში, აფრიკაში, სსრკ-ში, კერძოდ საქართველოში, შუა აზიაში, უკრაინაში, კრასნოდარის მხარეში. ა-ის ზეთს იყენებენ კვების მრეწველობაში (უმთავრესად კონსერვების დასამზადებლად), თესლს — საკონდიტრო წარმოებაში, ვეგეტატიურ ნაწილებს — ცხოველის საკვებად. ა-ის მოსავლიანობა რწყვისას ჰა-ზე 40—*ც*-მდეა, მოურწყავად 10—16 *ც*. სსრკ-ში ა-ის დარაიონებული ჯიშებია: ადგილ. ქართული, პერზუვანი 46/2 (შუა აზიასა და საქართველოში), ზაქათალა 294/1 (აზერბაიჯანში), კრასნოდარული 1708 (უკრაინასა და კრასნოდ. მხარეში) და სხვ.

**არაქმედუნარიანობა,** იხ. სტ. *ქმედუნარიანობა.*

**არაქნოზი** (ბერძნ. arachnē — ობობა და nosos — დაავადება), ცხოველთა დაავადება, რ-საც იწვევს ობობასნაირები — ტკიპა და შხამიანი ობობა. ტკიპა ხშირად იწვევს სას.-სამ. ცხოველის მძიმე დაავადებას — *აკაროზს,* ფსოროპტოზს და სხვ. თუ. სისხლმწოვი ტკიპა მასობრივად დაეხვია, ცხოველი დაავადდება სისხლნაკლებობით, კანის ანთებით, მოიწამლება, საგრძნობლად შემცირდება მისი პროდუქტიულობა. პ რ ო ფ ი ლ ა ქ ტ ი კ ა და ბ რ ძ ო ლ ი ს ღ ო ნ ი ს ძ ი ე ბ ა ნ ი: ტკიპის მოსპობა საბალახოზე, სადგომში და უშუალოდ ცხოველზე.
*ი. ცომაია.*

**არაქნოიდიტი** (ბერძნ. arachnē — ობობა, ქსელი და eidos — სახე), თავის ან ზურგის ტვინის ქსლისებრი გარსის ანთება (პროცესში ყოველთვის ჩართულია რბილი გარსიც.). ა. შეიძლება განვითარდეს მწვავე ან ქრონ. ინფექციის (გრიპი, ტიფი, ტუბერკულოზი, ათაშანგი და სხვ.), ყურის, ცხვირის დანამატი ღრუების ანთების, ქრონ. ინტოქსიკაციის (ტყვიით, დარიშხანით), ქალა-ხერხემლის ტრავმის, თავისა და ზურგის ტვინის სიმსივნის და სხვ. შედეგად. ა-ის კლინიკური სურათი დამოკიდებულია პროცესის ლოკალიზებაზე. ცერებრული (თავის ტვინის) ა-ის უხშირესი სიმპტომია თავის ტკივილი, ზოგჯერ პირღებინება, რაც გამოწვეულია ქალას შიგა წნევის მომატებით ან გარსების გაღიზიანებით. უფრო იშვიათია ეპილეფსიური გულყრა, კიდურების სისუსტე, სმენისა და მხედველობის დაქვეითება, სიელმე, თავბრუ, სიარულის დროს ბარბაცი და სხვ. სპინალური (ზურგის ტვინის) ა-ის დროს შესაძლოა განვითარდეს ზურგის ტვინის კომპრესია (ზეწოლა), ზიანდება ზურგის ტვინის ნერვული ბოჭკოები და ფესვები, ზოგჯერ ზურგის ტვინის ნივთიერებაც. კლინიკური ნიშნებიდან აღსანიშნავია სისუსტის შეგრძნება და ტკივილი კიდურებსა და მთელ ტანში. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: ქალასშიგა წნევის დასაწევი და ანთების საწინააღმდეგო საშუალებანი, B ჯგუფის ვიტამინები, ანტიბიოტიკები, გამწოვი პრეპარატები, მწვავე სტადიის გავლის შემდეგ ბალნეოთერაპია, ტალახით მკურნალობა, ზოგ შემთხვევაში რენტგენოთერაპია; თუ ქსლისებრი გარსის დაზიანებული უბანი შემოფარგლულია, შეხორცებების გასათიშავად მიმართავენ ნეიროქირურგიულ ოპერაციას.
*ნ ქავთარაძე.*

**არაქნოლოგია** (ბერძნ. arachnē — ობობა და logos — მოძღვრება), ზოოლოგიის დარგი. შეისწავლის *ობობასნაირთა* (Arachnoidea) შედარებით ანატომიას, ემბრიოლოგიას, ფიზიოლოგიას, ეკოლოგიას, ზოოგეოგრაფიას, მათს ფილოგენეზსა და სისტემატიკას. ა. ადამიანისა და ცხოველთა პარაზიტოლოგიის მნიშვნელოვანი ნაწილია. მჭიდროდ უკავშირდება *მიკრობიოლოგიას, ვირუსოლოგიას, პროტოზოოლოგიასა* და *ჰელმინთოლოგიას.* როგორც დამოუკიდებელი მეცნიერება, ენტომოლოგიას გამოეყო XIX ს. შუა წლებში. ობობასნაირთა მიერ მიყენებული ზიანისა და სარგებლობის მიხედვით ა. იყოფა: ს ა ს ო ფ ლ ო-ს ა მ ე უ რ ნ ე ო (შეისწავლის სას.-სამ. მცენარეებისა და პროდუქტების მავნებლებს), ს ა მ ე დ ი ც ი ნ ო (შეისწავლის ადამიანის გადამდებ დაავადებათა გამომწვევებსა და გადამტან ობობასნაირებს) და ვ ე ტ ე რ ი ნ ა რ უ ლ ა-დ (შეისწავლის ცხოველთა დაავადებების გამომწვევ და გადამტან ობობასნაირებს). ა. მავნე ობობასნაირთა წინააღმდეგ ბრძოლის პრაქტ. ღონისძიებებისა და სასარგებლო ობობასნაირთა გამოყენების მეცნ. საფუძველია.

**არაქოსია** (ძვ. სპარს. Harahvati, ბერძნ. Arachōsia), ისტ. ოლქი თანამედროვე ავღანეთის ტერიტორიაზე, პირველად იხსენიება *ბეჰისთუნის წარწერაში.* ზოგიერთი ანტ. ავტორის ცნობით, ა-ის ტერიტ. მდ. ინდამდე ვრცელდებოდა. ა. სხვადასხვა დროს შედიოდა აქემენიდთა, ალექსანდრე მაკედონელის, სელევკიდების, მაურიების, ქუშანის და სხვ. სახელმწ. შემადგენლობაში. ა-ში ბერძნული, საკური და პართული დინასტიები დამოუკიდებელ სამფლობელოებს აარსებდნენ და მთავარ ქ-ებში — ალექსანდრია-არაქოსიასა და ალექსანდროპოლისში — საკუთარ მონეტებს ჭრიდნენ.

**არაქსი,** ა რ ე ზ ი, მდინარე ამიერკავკასიაში, მტკვრის უდიდესი შენაკადი. მიედინება თურქ., სომხ. სსრ და აზერბ. სსრ ტერიტორიაზე. სიგრძე 1072 *კმ*, აუზის ფართ. 102 ათ. *კმ*². სათავე აქვს ბინგოლის ქედზე (თურქეთი). დაახლ. 600 *კმ*-ზე მიედინება სსრკ—თურქეთისა და სსრკ—ირანის საზღვარზე. ზემო დინებაში მთის ტიპის მდინარეა. მისი შენაკადე-




სტ. ატმოსფერო.



არახვეთი. ციხესიმაგრის ტიპის სახლი. გვიანდ. ფეოდალური ხანა.

Музыкальное наследие Грузии (Классич. период), кр.: Грузинская музыкальная культура, М., 1957. *ლ. დონაძე.*

**არაშახუ,** სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (მუგუძირხვის სოფსაბჭო), მდ. მჭიშთის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 11 *მ*, შავი ზღვიდან 4 *კმ*, გუდაუთიდან 15,5 *კმ*. მუგუძირხვის კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). დაწყ. სკოლა, საშ. სკოლა სოფ. მუგუძირხვაში (2 *კმ*).

**არაშენდა,** სოფელი ახმეტის რ-ნში (ქისტაურის სოფსაბჭო), მდ. ხოდაშნისხევსა და მდ. ღურულას შორის, თელავ—ახმეტის გზატკეცილზე. ზ. დ. 600 *მ*, ახმეტიდან 15 *კმ*. ახშაანის კოლ-ბა (მევენახეობა). რვაწლ. სკოლა.

**არაშენდა,** სოფელი გორის რ-ნში (ვარიანის სოფსაბჭო), მდ. დიდი ლიახვის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 690 *მ*, გორიდან 11 *კმ*. ვარიანის საბჭ. მეურნ. (მეხილეობა, მევენახეობა, მებოსტნეობა, მესაქონლეობა). დაწყ. სკოლა, საშ. სკოლა სოფ. ვარიანში (3 *კმ*), ბ-კა, კლუბი.

**არაშენდა,** სოფელი გურჯაანის რ-ნში, მდ. ლაკბის ზემო დინებაში, სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., ზიარი, ქოდალო). ზ. დ. 760 *მ*, გურჯაანიდან 10 *კმ*. კოლ-ბა (მემინდვრეობა, მევენახეობა, მეცხოველეობა), საკოლმეურნეობათაშორისო მეფრინველეობის ფ-კა. საშ. და მუშა ახალგაზრდობის სკოლა, საბავშვო ბაღი, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, ტუბსაავადმყოფო, ამბულ., აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**არაშენდა,** სოფელი მცხეთის რ-ნში (გალავნის სოფსაბჭო), მდ. თეზამის (არაგვის მარცხ. შენაკადი) მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 660 *მ*, მცხეთიდან 17 *კმ*. გალავნის ექსპერ. მეურნ. (მევენახეობა, მეხილეობა, მემცენარეობა, მებოსტნეობა, მეცხოველეობა). დაწყ. სკოლა, საშ. სკოლა სოფ. გალავანში (1,5 *კმ*).

**არაშექცევადი ვალუტა,** იმ სახელმწიფოს ვალუტა, რ-მაც მთლიანად შეინარჩუნა სავალუტო შეზღუდვები როგორც ვალუტის ყოველგვარ ოპერაციაზე (ყიდვა-გაყიდვა, გაცვლა, გატანა და ა. შ.), ისე არარეზიდენტებსა (უცხოელი ფიზ. და იურიდ. პირები) და რეზიდენტებზე (მოცემული ქვეყნის ფიზ. და იურიდ. პირები). არაშექცევადია უპირატესად დამოკიდებული და ეკონომიკურად სუსტად განვითარებული ქვეყნების ვალუტა, რ-იც თითქმის მთლიანად მეტროპოლიის (ან ყოფ. მეტროპოლიის) ვალუტას ემყარება. (იხ. აგრეთვე *ვალუტა*).

**არაცნობიერი,** ფართო გაგებით—იმ ფსიქიკური პროცესების, ოპერაციების, მდგომარეობის ერთობლიობა, რ-ებიც არ არიან წარმოდგენილი სუბიექტის ცნობიერებაში. ზოგ ფსიქოლ. თეორიაში ა. ფსიქიკურის განსაკუთრებულ სფეროს, ცნობიერების მოვლენათაგან თვისებრივად განსხვავებული პროცესების სისტემას აღნიშნავს. „ა-ს" იყენებენ აგრეთვე ისეთი ინდივიდ. თუ ჯგუფური ქცევის დასახასიათებლად, რ-ის ნამდვილი მიზანი და შედეგი არ არის გაცნობიერებული. ტერმინი ფართოდ გამოიყენება ფილოსოფიასა და ფსიქოლოგიაში, აგრეთვე ფსიქიატრიაში, ფსიქოფიზიოლოგიაში, იურიდიულ მეცნიერებებში, ხელოვნებათმცოდნეობაში. იხ. აგრეთვე *განწყობის თეორია, ფროიდიზმი.*



არბალეტი. ქვემოთ—ლარის მოსაზიდი ოწინარი.

**არაცხადი ფუნქციები,** დამოუკიდებელ და დამოკიდებულ ცვლადებს შორის ისეთი თანაფარდობებით მოცემული ფუნქციები, რ-ებიც არ არის ამოხსნილი დამოკიდებული ცვლადის მიმართ. მაგ., $x^2 + y^2 = 1$ და $x^3 + y^3 = 3axy$ თანაფარდობებით მოცემული ფუნქციები ა. ფ-ა. უმარტივეს შემთხვევაში შეიძლება მოიძებნოს ისეთი *ელემენტარული ფუნქციები*, რ-ებიც დააკმაყოფილებენ მოცემულ თანაფარდობებს და ა. ფ-ს ცხადი სახით წარმოგვიდგენენ. ასე მაგ., ზემოთ მოყვანილ პირველ მაგალითში $y = \pm\sqrt{1-x^2}$. საზოგადოდ, ამგვარი ელემენტარული ფუნქციების პოვნა ყოველთვის ვერ ხერხდება.

**არაწინააღმდეგობრიობა,** იგივეა, რაც *თავსებადობა.*

**არაწონასწორული მდგომარეობა** თ ე რ მ ო დ ი ნ ა მ ი კ ა შ ი, თერმოდინამიკური წონასწორობიდან გამოსული სისტემის მდგომარეობა. ა. მ-იდან წონასწორულ მდგომარეობაში გადასვლის დროს სისტემაში მიმდინარეობს *შეუქცევი პროცესები.*

**არაწრფივი დამახინჯებანი** ტ ე ქ ნ ი კ ა შ ი, ელექტრული დენის რხევის ფორმის შეცვლა *არაწრფივ ელექტრულ წინაღობაში* დენის გავლის შედეგად. წრედში არაწრფივი წინაღობის არსებობის გამო ირღვევა პირდაპირი (წრფივი) პროპორციულობა არაწრფივ ელემენტებზე მოქმედ ძაბვასა და დენს შორის, რ-იც წარმოიქმნება ამ ძაბვის მოქმედებით. მაგ., თუ არაწრფივი წრედის შესასვლელზე სინუსოიდური ფორმის ძაბვა მოქმედებს, გამოსასვლელზე დენის ძალის მრუდის ფორმა განსხვავებული აღმოჩნდება სინუსოიდურისაგან, ე. ი. დენის ძალის მრუდი განიცდის არაწრფივ დამახინჯებას. ა. დ. შეიძლება დავახასიათოთ შესაბამისი კოეფიციენტით, რ-ის დასაშვები ნორმები დამოკიდებულია მოწყობილობის დანიშნულებაზე, მაგ., საზომ და გამოსათვლელ-ამომხსნელ მოწყობილობებში ეს კოეფიციენტი არ უნდა აღემატებოდეს 0,05%-ს, ხოლო სერვოძრავების მკვებავ მაძლიერებლებში შეიძლება აღწევდეს 15%-ს. რელეური ტიპის მაძლიერებლებში დამახინჯების კოეფიციენტები არ იზღუდება. *ვ. ჯაფარიძე.*

**არაწრფივი დაპროგრამება,** იხ. სტ. *მათემატიკური დაპროგრამება.*

**არაწრფივი ელექტრული წინაღობა,** *ელექტრული წრედის* წინაღობა, რ-ის სიდიდე დამოკიდებულია მოდებულ ძაბვაზე ან წრედში გამავალ დენზე. ა. ე. წ-ში დენის გავლისას მახინჯდება ელექტრული დენის რხევათა ფორმა და ირღვევა პირდაპირი (წრფივი) პროპორციულობა არაწრფივ ელემენტზე მოდებულ ძაბვასა და ამ ძაბვის ზეგავლენით წარმოქმნილ დენს შორის. დენის ფორმა აღარ შეესაბამება ძაბვის ფორმას. არაწრფივი წინაღობისაგან შემდგარ წრედებს განსაკუთრებული თვისებების გამო წარმატებით იყენებენ სხვადასხვა მოწყობილობაში, მაგ., არაწრფივი წინაღობის მეშვეობით შეიძლება მივაღწიოთ დენის ან ძაბვის სტაბილიზაციას.

**არაწრფივი სისტემა,** სისტემა, რ-ის ფუნქციონირება მათემატიკურად არ აღიწერება წრფივი ოპერატორით. იხ. *წრფივი სისტემა.*

**არაწრფივი ხიდი,** იხ. *ხიდური სქემა.*

**არახვეთი,** სოფელი დუშეთის რ-ნში (ქვეშეთის სოფსაბჭო), მდ. მთიულეთის არაგვის მარჯვ. ნაპირზე, საქართვ. სამხ. გზაზე. ზ. დ. 1520 *მ*, დუშეთიდან 61 *კმ*. მლეთის კოლ-ბა (მეცხოველეობა). დაწყ. სკოლა, საშ. სკოლა სოფ. მლეთაში (3 *კმ*), ბ-კა. ძველი სოფელი თანამედროვე სოფლის მოშორებით, ლომისის მთის ფერდობზე იყო გაშენებული. ვახუშტი მას „არხვეთს" უწოდებს. XIV ს-ში მთიულეთის არაგვის მთელ მარჯვ. სანაპიროსთან ერთად შედიოდა ქსნის საერისთავოში, XV ს-იდან არაგვის საერისთავოში. ნასოფლარის ადგილზე შემორჩენილია გვიანდ. ფეოდ. ხანის ციხესიმაგრის ტიპის სახლები. სოფლის თავზე XIX ს. პატარა დარბაზული ეკლესიაა.

*ლიტ.*: გ ვ ა ს ა ლ ი ა ჯ., ქსნის ხეობის ისტორიული გეოგრაფიის საკითხები, «საქართველოს ისტორიული გეოგრაფიის კრებული», 1967, [ტ.] 3; მ ა კ ა ლ ა თ ი ა ს., მთიულეთი, თბ., 1930.

*გ. ზარდალიშვილი. ჯ. გვასალია.*

**არბაბი** (არაბ. მრავლ. რიცხვში „ბატონები", სპარს. ენაში დამკვიდრდა მხოლ. რიცხვში — „ბატონი", „მიწათმფლობელი"), უპირობო ფეოდ. მიწის საკუთრება შუა საუკ. ირანში. ა-ის მფლობელობა დამოკიდებული არ იყო სახელმწიფოს წინაშე რაიმე ვალდებულების შესრულებაზე, შეიძლებოდა მისი მემკვიდრეობით გადაცემა და გასხვისება. ა-ის არაბული შესატყვისია *მულქი*. ახალ დროში ა. კერძო მესაკუთრულ მიწად იქცა.

ს ა ქ ა რ თ ვ ე ლ ო შ ი ა. ხარაჯასაც ნიშნავდა. ნადირ-შაჰმა ქართლ-კახეთს შეაწერა დიდი გადასახადი—200 ათასი თუმანი, რ-ის გადახდა შეუძლებელი იყო. ამიტომ მეფეები თეიმურაზ I და ერეკლე II განუდგნენ შაჰს, რ-იც ბოლოს იძულებული გახდა მეფეებზე შეწერილი ეს გადასახადი გაეუქმებინა. ქართლ-კახეთზე შეწერილ გადასახადს და მით გამოწვეულ მძიმე მდგომარეობას თანამედროვენი „დიდ არბაბობას" უწოდებდნენ.

**არბათნოტი** (Arbuthnot) ჯონ (29 IV. 1667, ინვერბერვი, — 27. II. 1735, ლონდონი), ინგლისელი პუბლიცისტი. პოლიტ. პამფლეტებით ენათესავება ჯ. *სვიფტს*, მრავალმხრივი განსწავლულობითა და სატირის ხასიათით უკავშირდება რენესანსულ, რაბლეზიანურ ტრადიციას. მისი მთავარი ნაწარმოებია პამფლეტების კრებ. „ამბავი ჯონ ბულისა" (1712), სადაც გამოყენებულია ალეგორიის ხერხი: ჯონ ბული ინგლისია, მისი ცოლი — პარლამენტი, დედა — ეკლესია და ა. შ. ჯონ ბული ტიპური ინგლისელის აღმნიშვნელ საზ. სახელად იქცა.

**არბალეტი** (ფრანგ. arbalète), სატყორცნი იარაღი; ხის კონდახზე დამაგრებული ფოლადის მშვილდი სასხლეტი მექანიზმით. გავრცელებული იყო შუა საუკ. დას. ევრ. ქვეყნებში. ა-ით ისროდნენ მოკლე ისრებს.

**არბატოვი** გიორგი არკადის ძე (დ. 19. V. 1923), საბჭ. მეცნიერი, ეკონომისტი. სსრკ მეცნ. აკადემიის აკადემიკოსი (1974; წევრ-კორ.—1970). სკკპ წევრი 1943-იდან. 1941—44 საბჭ. არმიის რიგებშია, 1949—62—სარედაქციო სამუშაოზე (უცხოური ლიტ-რის გამომცემლობა, ჟურნალები „ვოპროსი ფილოსოფიი", „ნოვოე ვრემია", „კომმუნისტ", „პრობლემი მირა ი სოციალიზმა"). 1962—64 სსრკ მეცნ. აკად. მსოფლიო ეკონომიკისა და საერთაშორისო ურთიერთობათა ინ-ტის სექტორის ხელმძღვანელი. 1964—67 მუშაობდა სკკპ ცკ-ში. 1967-იდან სსრკ მეცნ. აკად. ამერიკის შეერთებული შტატების ინ-ტის დირექტორი. სსრკ IX მოწვევის უმაღლესი საბჭოს დეპუტატი.

**არბაჩხანი,** სოფელი დუშეთის რ-ნში (მაღაროსკარის სოფსაბჭო), მდ. ფშავის არაგვის მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 1365 *მ*, დუშეთიდან 34 *კმ*. მაღაროსკარის კოლ-ბა (მეცხოველეობა). საშ. სკოლა სოფ. მაღაროსკარში (7 *კმ*).

**არბენს გუსმანი** (Arbenz Guzmán)

ხაკობო (14. IX. 1913, კესალტენანგო, — 27. I. 1971, მეხიკო), გვატემალელი სახელმწ. და პოლიტ. მოღვაწე. 1944 მონაწილეობდა აჯანყებაში, რ-მაც *უბიკოს* რეაქციული დიქტატურა დაამხო. 1945—50 იყო გვატემალის თავდაცვის მინისტრი, 1951 აირჩიეს პრეზიდენტად, გამოდიოდა ამერ. მონოპოლიების მოძალების წინააღმდეგ. განახორციელა პროგრ. ღონისძიებანი ქვეყნის სოც.-ეკონ. მდგომარეობის გასაუმჯობესებლად. ა. გ-ის მთავრობის მისწრაფებამ, გაეტარებინა დამოუკიდებელი საშინაო და საგარეო პოლიტიკა, აშშ-ის მმართველი წრეების უკმაყოფილება გამოიწვია. 1954 ივნისში აშშ-ის მიერ გვატემალაში შეიარაღებული ინტერვენციის შედეგად ა. გ-ის მთავრობა დაემხო. 1957-იდან იმყოფებოდა ემიგრაციაში.

**ᲐᲠᲑᲔᲡᲘ** (Arbes) იაკუბ (12. VI. 1840, პრაღა, — 8. IV. 1914, იქვე), ჩეხი მწერალი. ჩეხურ ლიტ-რაში დაამკვიდრა მოთხრობის თავისებური ჟანრი — რომანეტო. ამ ჟანრის ბევრ ნაწარმოებში, აგრეთვე სოც. რომანებში „არსებობის კანდიდატები“ (1878), „შტრაიხპუდლიკები“ (1880) და სხვ. მწერლის უტოპიურსოციალ. თვალსაზრისი გამოსჭვივის. ა. ხშირად ორგანულად უხამებს ერთმანეთს რეალობასა და ფანტასტიკას. მოთხრობებში „წმინდა ქსავერი“ (1873), „ნიუტონის ტვინი“ (1877) და სხვ. ეხება ომისა და მშვიდობის პრობლემებს.

**ᲐᲠᲑᲘᲢᲠᲐᲟᲘ** (ფრანგ. arbitrage), დავის გადაწყვეტა არა სასამართლო ორგანოს, არამედ მოდავე მხარეთა შეთანხმებით არჩეული ან კანონით გათვალისწინებული წესით დანიშნული შუამავლის (არბიტრის) მიერ; აგრეთვე სპეც. ორგანო, რ-იც დავას წყვეტს ა-ის წესით.

სსრ კავშირში არსებობს ა-ის ორგანოები სოციალ. ორგანიზაციებს შორის სამეურნეო დავათა გადასაწყვეტად (იხ. *არბიტრაჟი* სსრ კავშირში). კაპიტალ. ქვეყნებში ხშირად ა-ით აგვარებენ უთანხმოებას მეწარმეთა შორის, აგრეთვე შრომითის კონფლიქტებს მეწარმეებსა და მუშებს შორის. ზოგიერთ ქვეყანაში მოქმედებს იძულებითი ა. — შრომითი კონფლიქტების სავალდებულო გადაწყვეტა საგანგებოდ შექმნილ სახელმწ. ორგანოებში (საარბიტრაჟო ტრიბუნალები, სამომრიგებლო საკნები და სხვ.). საგარეო ვაჭრობის მუდმივმოქმედი საარბიტრაჟო ორგანოებიდან კაპიტალ. ქვეყნებში აღსანიშნავია არბიტრაჟის ამერიკული ასოციაცია (შეიქმნა 1926 ნიუ-იორკში) და ლოიდის არბიტრაჟი ლონდონში, რ-იც იხილავს ზღვაზე გემების შეჯახებით გამოწვეული ზიანის ანაზღაურებისა და დახმარებისათვის საზღაურის დადგენის გამო წამოჭრილ დავას.

ა. საერთაშორისო სამართალში — საერთაშ. დავის გადაწყვეტა მოდავე სახელმწიფოთა შეთანხმებით შექმნილი *სამედიატორო სასამართლოს* მიერ. გაეროს წესდება ითვალისწინებს ა-ს, როგორც საერთაშ. დავის მშვიდობიანი გადაწყვეტის ერთ-ერთ საშუალებას (მ. 33). არსებობს საერთაშ. არბიტრაჟის ორი ფორმა: იზოლირებული, როცა სამედიატორო სასამართლო იქმნება ცალკეული დავის გადასაწყვეტად მოდავე სახელმწიფოთა სპეც. შეთანხმებით (კომპრომისით), და სავალდებულო (ინსტიტუციური), როცა საერთაშ. ხელშეკრულების დადებისას სახელმწიფოებს მასში შეაქვთ სპეც. მუხლი (კომპრომისული კლაუზულა). რ-ის თანახმად მომავალში ამ ხელშეკრულებასთან დაკავშირებით მხარეთა შორის წამოჭრილი დავა ა-ით უნდა გადაწყდეს, ან როცა სახელმწიფოები საერთოდ შეთანხმდებიან, რომ ყველა დავა ა-ის წესით გადაწყვიტონ. ამასთანავე შეთანხმებაში განსაზღვრულია დავის საგანი და სასამართლოს შემადგენლობა (მოდავე მხარეების მიერ თანაბარი რაოდენობით დანიშნული არბიტრები და სუპერარბიტრი მესამე სახელმწიფოს მოქალაქეთაგან). სამედიატორო სასამართლოს გადაწყვეტილება მოდავე მხარეებისათვის სავალდებულოა.

ა. ჩაისახა მონათმფლობელურ სახელმწიფოთა საერთაშ. პრაქტიკაში. XIX-ს-ში მას უკვე ფართოდ იყენებდნენ. ჰააგის 1899 კონვენციით (საერთაშ. დავის მშვიდობიანი გადაწყვეტის შესახებ) დაარსდა *სამედიატორო სასამართლოს მუდმივი პალატა*, რ-ის მონაწილეა საბჭოთა კავშირიც. *გ. ჟვანია. ნ. წერეთელი.*

**ᲐᲠᲑᲘᲢᲠᲐᲟᲘ** სსრ კავშირში, სპეც. ორგანო, რ-იც წყვეტს სოციალ. ორგანიზაციებს შორის წარმოშობილ სამეურნეო დავას. არის ორი სახისა—სახელმწ, და საუწყებო. სახელმწიფო ა, რ-იც საკავშ.-რესპ. ორგანოა, წყვეტს სხვადასხვა სამინისტროების ან უწყებებისადმი დაქვემდებარებული საწარმოების, ორგანიზაციებისა და დაწესებულებების სამეურნეო და წინასახელშეკრულებო დავას; საუწყებო ა. კი — დავას ერთი და იმავე სამინისტროს ან უწყებისადმი დაქვემდებარებულ საწარმოებსა და ორგანიზაციებს შორის. ა-ის ორგანოების მიზანია დაიცვან საწარმოებისა და ორგანიზაციების ქონებრივი უფლებები, განამტკიცონ საგეგმო და სახელშეკრულებო დისციპლინა, გამოიყენონ ქონებრივი სანქციები პროდუქციის თუ საქონლის მიწოდების დავალებათა და ვალდებულებათა შეუსრულებლობისას, ყოველმხრივ შეუწყონ ხელი საწარმოთა სამეურნეო ანგარიშის განმტკიცებას და სხვ. მათმა საქმიანობამ განსაკუთრებული მნიშვნელობა შეიძინა 1965-ის სამეურნეო რეფორმის შემდეგ, როდესაც დაიწყო სახალხო მეურნ. გადაყვანა დაგეგმვისა და ეკონ. სტიმულირების ახალ სისტემაზე. სახელმწ. ა-ის ორგანოები ეხმარებიან საწარმოებსა და სამეურნეო ორგანიზაციებს დავის განხილვისას გამოვლენილ ნაკლოვანებათა აღმოფხვრაში — აცნობებენ ამის შესახებ მათს ზემდგომ ორგანოებს, ხოლო სათანადო შემთხვევაში — პროკურატურის ორგანოებს.

სახელმწ. ა-ის ორგანოებია: 1. სსრკ მინისტრთა საბჭოსთან არსებული სახელმწ. არბიტრაჟი, რ-იც, როგორც წესი, განიხილავს დიდმნიშვნელოვან დავას სხვადასხვა მოკავშირე რესპუბლიკების ან საკავშ. დაქვემდებარების დაწესებულება-ორგანიზაციებსა და საწარმოებს შორის; 2. მოკავშირე და ავტონ. რესპუბლიკების მინისტრთა საბჭოებთან, მშრომელთა დეპუტატების სამხარეო, საოლქო და საქალაქო (მოსკოვი, ლენინგრადი) საბჭოების აღმასკომებთან არსებული სახელმწ. არბიტრაჟები (საქ. სსრ-ში შემავალ ავტონ. რესპუბლიკებში და სამხრ. ოსეთის ავტონომიურ ოლქში ა. არ არსებობს). საბჭ. კავშირში სახელმწ. ა-ის საქმიანობა რეგულირებულია 1974 წ. 14 იანვრის სპეც. დებულებით, ხოლო საქართვ. სახელმწ. ა-ისა — 1974 წ. 14 მაისის დებულებით. ცალკეული სამეურნეო დავა მხარეთა შეთანხმებით შეიძლება გადაეცეს *სამედიატორო სასამართლოს*.

სახელმწ. ა-ის ორგანოებს სათავეში უდგანან მთავარი არბიტრები და მათი მოადგილეები. ა-ში საქმე აღიძვრება დაინტერესებული მხარის ან ა-ის ინიციატივით. მოდავე მხარეებმა ა-ს შეიძლება მიმართონ მხოლოდ იმ შემთხვევაში, თუ ვერ შეძლეს დავის გადაწყვეტა პირდაპირი მოლაპარაკებით (იხ. *საპრეტენზიო წესი*). დავას განიხილავენ სახელმწ. არბიტრი და მხარეთა წარმომადგენლები. მხარეთა შორის უთანხმოების შემთხვევაში არბიტრი იღებს გადაწყვეტილებას, რ-იც დაუყოვნებლივ შედის ძალაში. ამ გადაწყვეტილების შესასრულებლად ა. გასცემს ბრძანებას. ასეთი საწყისები უდევს საფუძვლად საუწყებო ა-ის საქმიანობასაც. იგი სამინისტროს (უწყების) დამხმარე ორგანოა, იქმნება მის აპარატში და მუშაობს მისი ხელმძღვანელობით.

სსრ კავშირში საგარეო-სავაჭრო გარიგების თაობაზე წამოჭრილ დავას გადაწყვეტს საკავშირო სავაჭრო პალატასთან არსებული მუდმივმოქმედი საარბიტრაჟო ორგანოები: საგარეო ვაჭრობის საარბიტრაჟო კომისია და საზღვაო საარბიტრაჟო კომისია. პირველი განიხილავს საგარეო-სავაჭრო გარიგებებთან დაკავშირებულ დავას—კერძოდ, დავას უცხოურ ფირმებსა და საბჭოთა სამეურნეო ორგანიზაციებს შორის; მეორე — გემების შეჯახებასთან, საზღვაო გადაზიდვებთან, თუ გემის დაფრახტვასთან დაკავშირებულ დავას, დავას ზღვაზე გადარჩენისა და დახმარების აღმოჩენის საზღაურის გამო და სხვ.

*წყარო:* დებულება საქ. სსრ მინისტრთა საბჭოსთან არსებული სახელმწიფო არბიტრაჟის შესახებ, «საქ. სსრ მთავრობის დადგენილებათა კრებული», 1974 , № 3, მ. 41.

*ლიტ.:* წერეთელი ნ., მიწოდების სამართლებრივი რეგულირება და არბიტრაჟი, თბ., 1970; Абова Т. Е., Тадевосян В. С., Разрешение хозяйственных споров, М., 1968. *ნ. წერეთელი.*

**ᲐᲠᲑᲘᲢᲠᲘ** (ლათ. arbiter), 1. შუამავალი, მოსამართლე სამედიატორო წესით დავის გადაწყვეტის დროს (იხ. *სამედიატორო სასამართლო*); 2. არბიტრაჟის წევრი (იხ. *არბიტრაჟი* სსრ კავშირში); 3. სპორტული შეჯიბრების მსაჯი.

**ᲐᲠᲑᲝ,** სოფელი გორის რ-ნში (დიცის სოფსაბჭო), მდ. პატარა ლიახვის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 920 *მ*, გორიდან 29 *კმ*. დიცის კოლ-ბა „ლიახვი“ (მეხილეობა, მევენახეობა, მებოსტნეობა, მემინდვრეობა, მესაქონლეობა). რვაწლ. სკოლა, ბ-კა, ნ. ლომოურის სახლ-მუზეუმი. წმ. გიორგის ეკლესია (X ს.).

**ᲐᲠᲑᲝᲔᲗᲘ,** სოფელი დუშეთის რ-ნში (გრემისხევის სოფსაბჭო), მდ. დუშეთისხევის (არაგვის შენაკადი) სათავესთან. ზ. დ. 1200 *მ*, დუშეთიდან 8 *კმ*. დუშეთის საბჭ. მეურნ. (მემინდვრეობა, მეცხოველეობა). რვაწლ. სკოლა სოფ. ტონჩაში (3 *კმ*).

**ᲐᲠᲑᲝᲕᲘᲠᲣᲡᲔᲑᲘ** (Arboviruses, შემოკლებული ინგლ. გამოთქმა arthropod borne viruses—ვირუსები, რ-ებსაც ატარებენ ფეხსახსრიანები), ხერხემლიანი ცხოველებისა და ადამიანის ვირუსები, რ-ებიც გადააქვთ ფეხსახსრიანებს (ტკიპა, კოღო, მოსკიტი და სხვ.). მათ ორგანიზმში ა. აქტიურად მრავლდებიან, მაგრამ თვით ფეხსახსრიანთა დაავადებას არ იწვევენ. ა. იწვევენ სხვადასხვა სახის ენცე-

არბო. წმ. გიორგის ეკლესია. X ს. უკანა პლანზე— წმ. გიორგის ახალი ეკლესია. 1847—91.




ა. ე. არბუზოვი.


არგენტინის რესპუბლიკის სახელმწიფო გერბი.

**არგენტინა**

**შინაარსი**



ფალიტს, ჰემორაგიულ ცხელებასა და სხვ. დაავადებებს. ამ დაავადებათა ბუნებრივი კერები ემთხვევა ა-ის გადამტანის ადგილსამყოფელს. ცნობილია 200-ზე მეტი ა., რ-თაგან 50-ზე მეტი პათოგენურია ადამიანისათვის.

**არბოლითი** (ლათ. arbor — ხე და ბერძნ. lithos — ქვა), საშენი მასალა, მსუბუქი ბეტონის სახესხვაობა. ამზადებენ ორგ. შემვსებების (ხის დამუშავების ნარჩენები, ლელქაში, კანაფი, ჯარგვალი და ა. შ.), შემკვრელისა (ჩვეულებრივ პორტლანდცემენტი) და წყლის ნარევისაგან. შემვსების მინერალიზაციისა და ცემენტის გამყარების დასაჩქარებლად ნარევს უმატებენ ქლოროვან კალციუმს, გოგირდმჟავა თიხამიწას, კირფიფქთან ან სხვა დანამატებთან ერთად. ა-ის მოცულობითი მასაა 400-იდან 700-მდე *კგ/მ³*. ა-გან ამზადებენ კედლის ბლოკებს, პანელებს, ფილებსა და ა. შ. მცირესართულიანი საცხოვრებელი, საზ., სამრეწვ. და სას.-სამ. შენობების ასაგებად.

**არბოობა,** წმ. გიორგის სახელთან დაკავშირებული რელიგიური დღესასწაული, იმართებოდა რამდენიმე სოფელში ერთდროულად. მთავარ დღეობას იხდიდნენ სოფ. არბოში (გორის რ-ნი), აგრეთვე სოფ. გერში (ცხინვალის რ-ნი). ა. იწყებოდა აგვ. ბოლო კვირას და სამ კვირას (შაბათ-კვირაობით) გრძელდებოდა (თავი არბოობა ანუ თავგერისთობა, შუა გერისთობა და ბოლო გერისთობა). მლოცველები ხშირად ჯერ (პარასკეობით) გერის წმ. გიორგის ეკლესიაში მიდიოდნენ, ღამეს ათევდნენ, შაბათს კი მთავარი სალოცავის — არბოს წმ. გიორგის ეკლესიის კარზე გადადიოდნენ. შესაწირავად მიჰყავდათ მოზვერი, ცხვარი ან ქათამი. არბოს წმ. გიორგის ეკლესიის მრევლს შეადგენდნენ შიდა და ზემო ქართლის მლოცველები. ვახუშტის ვარაუდით „არბოწმიდის" ეკლესია აშენებული უნდა იყოს *აბო თბილელის* სახელზე, რ-ის წმინდა ნაწილი ამ ადგილზე დაუკრძალავთ. ა-თან დაკავშირებული იყო ტრადიციული ბაზრობა, რ-მაც XIX ს. II ნახ-იდან ფართო ხასიათი მიიღო. ა. გადმონაშთის სახით დღემდე შემორჩა.

*წყარო:* ვ ა ხ უ შ ტ ი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973.

*ლიტ.:* ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 1, თბ., 1951.

*გ. ჯალაბაძე.*

**არბორეტუმი,** იგივეა, რაც *დენდრარიუმი*.

**არბორიციდები** (ლათ. arbor — ხე, caedo — ვკლავ), სარეველა ხემცენარეებისა და ბუჩქების საწინააღმდეგო ქიმ. ნივთიერებები. ა-ად უმთავრესად ხმარობენ 2,4-დიქლორფენოქსიძმარმჟავასა (2,4-დ) და 2, 4, 5-ტრიქლორფენოქსიძმარმჟავას (2, 4, 5—ტ) ეთერებს ან მათ ნარევს. ყველაზე ეფექტურია პიკლორამი (3, 5, 6-ტრიქლორ-4-ამინოპიკოლინმჟავა), რ-იც სპობს მრავალგვარ სარეველას (ნორმა 2 *კგ* ერთ *ჰა*-ზე). ა-ს ასხურებენ მცენარის ამონაყარს, ახალ ძირკვებს, ნიადაგის ზედაპირს. წვრილ ხეებს მერქნის ზედაპირზე უსვამენ, მსხვილ ხეებს — შტამბის ძირში გაკეთებულ ქერქის რგოლურ ამონაკვეთში. ა-ს ასხურებენ სპეც. აპარატით, რ-იც ზოგჯერ თვითმფრინავზეა გამართული. ხეების მოსპობის მექან. ხერხთან შედარებით ა-ის გამოყენება ბევრად უფრო იაფი ჯდება. იხ. აგრეთვე *ჰერბიციდები*.

**არბოშიკი,** სოფელი წითელი წყაროს რ-ნში, მდ. უზუნდარასხევის სათავესთან. სოფსაბჭოს ცენტრი. ზ. დ. 600 *მ*, წითელი წყაროდან 23 *კმ*. მ. კალინინის სახ. კოლ-ბა (მემინდვრეობა, მეცხოველეობა, მევენახეობა), ყველის წარმოება. საშ. სკოლა, საბავშვო ბაგა-ბაღი, კულტსახლი, შინმოუსვლელთა მემორიალური მუზეუმი, 2 ბ-კა, ამბულ., აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**არბუზოვი** ალექსანდრე ერმინინგელდის ძე [30. VIII (11. IX). 1877, სოფ. არბუზოვო-ბარანი, ყაზანის გუბ., — 22. I. 1968, ყაზანი], საბჭ. ქიმიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1942). სოციალ. შრომის გმირი (1957). სსრკ უმაღლესი საბჭოს II—VI მოწვევის დეპუტატი. სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1943, 1947). 1900 დაამთავრა ყაზანის უნ-ტი, 1911—30 იყო ამავე უნ-ტის პროფესორი, 1945—63 კი — სსრკ მეცნ. აკად. ყაზანის ფილიალის თავ-რე. ა-ის შრომები უმთავრესად ფოსფორორგ. ნაერთებს ეხება. მან აღმოაჩინა ფოსფოროვანმჟავას საშუალო ეთერების გადაჯგუფება, რ-იც ცნობილია არბუზოვის რეაქციის სახელწოდებით. მას სხვადასხვა ფოსფორორგ. ნაერთების (ალკილფოსფინმჟავასა და სხვ. ანალოგიური ნაერთების) სინთეზისათვის იყენებენ. მნიშვნელოვანია ა-ისა და მისი მოწაფეების მიერ შესრულებული სამუშაოები, რ-ებიც ეხება ტერპენების, ორგ. ნაერთთა ტავტომერიის, ჰეტეროციკლური ნაერთების და თავისუფალი რადიკალების ქიმიის და სხვ. საკითხებს. ა-მა თავის თანამშრომლებთან ერთად მიიღო ახალი ფოსფორორგ. ინსექტიციდები და სამკურნ. პრეპარატები.

დაჯილდოებულია ხუთი ლენინის ორდენით, შრომის წითელი დროშის ორდენთა და მედლებით.

*თხზ.:* Избранные труды, М., 1952.

*ლიტ.:* Б о г о я в л е н с к и й А. Ф., А к с ё н о в Н. Н., Александр Ерминингельдович Арбузов, Казань, 1946; К а м а й Г. Х., Школа А. Е. Арбузова, ее место в советской химической науке, «Вестник высшей школы», 1948, № 2.

**არბუზოვი** ალექსი ნიკოლოზის ძე [დ. 13 (26). V. 1908, მოსკოვი], რუსი საბჭ. დრამატურგი. დაამთავრა ლენინგრ. თეატრ. სკოლა. პირველი ნაწარმოები გამოაქვეყნა 1930. პიესები „შორი გზა" (1935), „ტანია" (1939), „ქალაქი განთიადისას" (1941, ახალი რედაქცია 1957), „მოგზაურობის წლები" (1954), „ირკუტსკული ამბავი" (1959), „სადღაც გველიან" (1962), „ღამის აღსარება" (1967) და სხვ. ძირითადად საბჭ. ახალგაზრდობის ცხოვრებას ასახავს. მშვიდობისათვის ბრძოლის თემაზეა დაწერილი პიესა „ევროპის ქრონიკა" (1953). ა-ის შემოქმედებისათვის დამახასიათებელია ღრმა ფსიქოლოგიზმი, მძაფრი დრამატულობა, რ-საც ორგანულად ერწყმის ლირიზმი და რომანტ. პათოსი. ა-ის პიესები იდგმება სსრკ-ისა და საზღვარგარეთის თეატრებში.

*თხზ.:* Театр. Пьесы, М., 1961; შეხვედრა, თბ., 1950.

**არბუზოვი** ბორის ალექსანდრეს ძე [დ. 22. X (4. XI). 1903], საბჭ. ქიმიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1953). სსრკ უმაღლესი საბჭოს VII მოწვევის დეპუტატი. სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1951); ა. ე. *არბუზოვის* შვილი და მოწაფე. დაამთავრა ყაზანის სოფ. მეურნ. და მეტყევეობის ინ-ტი (1926). 1935—38 მუშაობდა ყაზანის ქიმ.-ტექნოლ. ინ-ტში, 1938-იდან კი—ყაზანის უნ-ტში. იყო სსრკ მეცნ. აკად. ყაზანის ორგ. და ფიზ. ქიმ. ინ-ტის დირექტორი. გამოქვეყნებული აქვს ორგ. და ფიზ. ქიმ. საკითხებისადმი მიძღვნილი 400-ზე მეტი სამეცნ. შრომა. აღმოაჩინა და შეისწავლა ბიციკლური ტერპენის α-პინენის იზომერიზაცია ალიფატურ ტერპენ-ალოოციმენად, α-პინენის ჟანგის იზომერიზაცია კაფოლენის ალდეჰიდად. გამოკვლეული აქვს Δ-კარენის ქიმიის საკითხები, აგრეთვე ტერპენებისა და ჰეტეროციკლური ნაერთების სტრუქტურა. თანამშრომლებთან ერთად აღმოაჩინა ფოსფორის ჰალოგენწარმოებულების დიენებთან მიერთების რეაქცია, მასვე ეკუთვნის გამოკვლევები დიენური და ელემენტორგ. ნაერთების სინთეზის დარგში.

დაჯილდოებულია სამი ლენინის ორდენით, 2 სხვა ორდენითა და მედლებით.

**არგაზისებრნი** (Argasidae), პარაზიტული *ტკიპების* ოჯახი. აქვთ გაბრტყელებულ-ოვალური სხეული 3—30 *მმ*-მდე სიგრძისა. მშიერი ტკიპა მორუხო ან მოყვითალო-მურაა, მაძღარი—იისფერი. იკვებებიან ხერხემლიანი ცხოველებისა და ადამიანის სისხლით. ბინადრობენ ცხოველთა სოროებსა და ბუდეებში, ნიადაგის ნაპრალებში და სხვ. ცხოველებს თავს ესხმიან ჩვეულებრივ ღამით. ა-თა კბენის შედეგად ადამიანის კანზე ჩნდება წითელი გამონაყარი, რაც ხშირად ქავილს იწვევს. ცნობილია ა-თა 5 გვარი, რ-თაგან სსრკ-ში გვხვდება 3: ორნითოდორუსი, ალვეონაზუსი და არგასი. ა. გავრცელებული არიან თბილ ქვეყნებში, სსრკ-ში — ყირიმში, კავკასიაში, ყაზახეთსა და შუა აზიაში. ა. სხვადასხვა ავადმყოფობის გადამტანებია. მაგ., კავკასიაში ორნითოდორუსის გვარის ტკიპას (Ornithodorus verrucosus) გადააქვს ტკიპისმიერი შებრუნებითი ტიფის სპიროქეტები. სხვა სახეობათა შორის სსრკ-ის სამხრ. რ-ნებში გვხვდება სპარსული ტკიპა (Argas persicus), რ-იც ავრცელებს შინაური ფრინველის სპიროქეტოზს, რითაც დიდი ზიანი მოაქვს მეფრინველეობისათვის.

*გ. ქაჯაია.*

**არგანი** (Argand) ემილ (6. I. 1879, ჟენევა, — 14. IX. 1940, ნევშატელი), შვეიც. გეოლოგი. შეისწავლა დას. ალპების აგებულება. შეადგინა ალპ. გეოსინკლინის განვითარების სქემა. ა-ის აზრით, ალპ. გეოსინკლინი თავდაპირველად ერთიან როფს წარმოადგენდა, შემდეგ გართულდა შიგა აზევებებით, რ-ებიც განვითარდნენ და უზარმაზარ დაწოლილ ნაოჭებად — *შარიაჟებად* გარდაიქმნენ. ა-ის თეორ. შეხედულებანი მოცემულია მის შრომაში „აზიის ტექტონიკა", 1922 (რუს. თარგმ. 1935). დედამიწის ქერქის დეფორმაციის მიზეზად ა. ქერქქვეშა მაგმურ დინებას მიიჩნევდა.

**არგედასი** (Arguedas) ალსიდეს (15. VII. 1879, ლა-პასი, — 6. V. 1946, სანტიაგო, ჩილე), ბოლივიელი მწერალი, სახელმწ. მოღვაწე, ისტორიკოსი. მისი უმნიშვნელოვანესი მხატვრული თხზულებებია რომანები „კრეოლური ცხოვრება" (1912), რ-შიც ბოლივიის მაღალ საზ-ბას ამათრახებს, და „ბრინჯაოსფერი რასა" (1919), რ-იც ინდიელთა ცხოვრებისა და თეთრკანიანი ბატონების ვერაგობის შესახებ მოგვითხრობს. ეს რომანი ლათ. ამერიკის ლიტ-რაში ე. წ. ინდიანისტური მიმართულების ერთ-ერთი ყველაზე თვალსაჩინო ნაწარმოებია.

**არგეზი** (Arghezi) ტუდორ [ნამდვ. გვარი ი ო ნ ტ ე ო დ ო რ ე ს კ უ (Teodorescu)]; (21. V. 1880, ბუქარესტი, — 14. VII. 1967, იქვე), რუმინელი მწერალი, აკადემიკოსი, რსრ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1955). მრავალი პროფესია გამოიცვალა. ერთხანს ბერად იყო, შემდეგ ჟურნალისტობდა. რადიკალური გამოსვლებისათვის 30-იან წლებში ციხე მიუსაჯეს. 1943 ანტიჰიტლერული პამფლეტის გამოქვეყნებისათვის დააპატიმრეს. პირველი ლექსები 1896 გამოაქვეყნა, მაგრამ პოეტური დიდება მხოლოდ 47 წლისამ მოიხვეჭა, როცა დაიბეჭდა მისი პირველი კრებ. „საჭირო სიტყვები" (1927). ამის შემდეგ, 1939-მდე, რომანებისა და სატირულ პუბლიც. ნაწარმოებების გარდა, გამოიცა მისი ლექსების 5 კრებ. („ობის ყვავილები", 1931; „მწუხრის წიგნი", 1935 და სხვ.), რ-ებმაც სრულიად ახლებური მხატვრული სახეებითა და ხერხებით, ახალი რიტმით გაამდიდრა რუმინ. პოეზია და გააფართოვა რუმინ. ენის პოეტური შე-

საძლებლობანი. რუმინ. განთავისუფლების შემდეგ (1944) გამოქვეყნებული ლექსთა ციკლები „სიმღერა ადამიანზე“ (1956) და განსაკუთრებით ისტ.-სოც. ხასიათის „1907“ (1955) ა-თვის ჩვეული მაღალმხატვრულობით გამოირჩევა. მაგრამ ადრინდელი ინდივიდუალიზმის, მისტიკისა და პესიმიზმის ნაცვლად ეს ციკლები, აგრეთვე ლექსთა კრებ. „ფოთლები“ (1961), ადამიანის ძალისა და სიცოცხლისადმი უსაზღვრო რწმენითაა გამსჭვალული.

*თხზ.*: Scrieri, v. 1—20, [Buc., 1962—68]; Избр. стихи, М., 1960.

**არგელანდერი** (Argelander) ფრიდრიხ ვილჰელმ ავგუსტ (22. III. 1799, მემელი,— 17. II. 1875, ბონი), გერმანელი ასტრონომი, ბერლინის მეცნ.აკად. წევრი (1870). პროფესორი ჰელსინგფორსის უნ-ტისა (1828), სადაც მისი ხელმძღვანელობით ააგეს ობსერვატორია. 1837-იდან ბონის უნ-ტის პროფესორი და ასტრონ. ობსერვ. დირექტორი. ა-მა გამოიკვლია მზის მოძრაობა გალაქტიკაში და დაამუშავა ცვალებად ვარსკვლავებზე დაკვირვების მეთოდი, შეადგინა ვარსკვლავთა კატალოგი და ატლასი ცის ჩრდილოეთ ნახევარსფეროს 324198 ვარსკვლავისათვის, ე. წ. „ბონის მიმოხილვა“, რ-ითაც დღესაც სარგებლობენ ობსერვატორიებში.

**არგენტინა** (Argentina), არგენტინის რესპუბლიკა (República Argentina).

### I. ზოგადი ცნობები

ა. — სახელმწიფო სამხრ. ამერიკაში. უკავია სამხრ. ამერიკის კონტინენტის სამხრ.-აღმ. ნაწილი, კ. ცეცხლოვანი მიწის აღმ. ნაწილი, კ. ესტადოსი და სხვა ახლომდებარე კ-ები. დას-ით ესაზღვრება ჩილე, ჩრდ-ით და ჩრდ.-აღმ-ით — ბოლივია, პარაგვაი, ბრაზილია და ურუგვაი, აღმ-ით ეკვრის ატლანტის ოკ. (სანაპირო ხაზის სიგრძე—2500 *კმ*). ფართ. 2,8 მლნ. *კმ*². მოსახლ. 24,8 მლნ. კაცი (1974, შეფასება). დედაქალაქი — ბუენოს-აირესი. სახელმწ. ენა — ესპანური. ეროვნ. დღესასწაული — 25 მაისი — მაისის რევოლუციის წლისთავი (1810) და 9 ივლისი — დამოუკიდებლობის დღე (1816); კალენდარული სისტემა — გრიგორიანული (იხ. *კალენდარი*). ფულის ერთეული—არგენტინული პესო; სსრ კავშირის სახელმწ. ბანკის კურსით (1974 ცეკ.) 100 არგენტ. პესო=7,26 მან.

ადმინისტრაციულად ა. იყოფა 22 პროვინციად, 1 ტერიტორიად (ცეცხლოვანი მიწა) და 1 ფედერალურ (დედაქალაქის) ოლქად (იხ. ცხრ. 1).

### II. სახელმწიფო წესწყობილება

ა. ფედერაციული რესპუბლიკაა. კონსტიტუცია მიღებულია 1853. 1972 კონსტიტუციაში შეტანილი ცვლილებები ითვალისწინებს პრეზიდენტის, ვიცე-პრეზიდენტის, გუბერნატორების, სენატორებისა და დეპუტატების ერთდროულ შეცვლას (მოსახლ. ირჩევს 4 წლის ვადით პირდაპირი არჩევნების საფუძველზე). საკანონმდებლო ხელისუფლება ეკუთვნის პრეზიდენტსა და ეროვნ. კონგრესს (პარლამენტს), რ-იც შედგება დეპუტატთა პალატისა (252 წევრი) და სენატისაგან (69 წევრი). სახელმწიფოს მეთაურია პრეზიდენტი. იგი ნიშნავს მთავრობის წევრებს (მინისტრებსა და სახელმწ. მდივნებს), არის შეიარაღებული ძალების მთავარსარდალი. აღმასრ. ხელისუფლება ეკუთვნის მთავრობას პრეზიდენტის მეთაურობით. ა-ის პროვინციებს აქვთ ავტონომია, თავიანთი კონსტიტუცია. სასამართლო სისტემას შეადგენს უზენაესი სასამართლო, სააპელაციო პალატა და პირველი ინსტანციის სასამართლოები. მათს საქმიანობას კონტროლს უწევს პროკურატურა, რ-იც ექვემდებარება იუსტიციის სამინისტროს.

სახელმწ. გერბი და სახელმწ. დროშა —იხ. ფერადი ჩანართი სტ-ებთან *სახელმწიფო გერბი, სახელმწიფო დროშა*.

### III. ბუნება

ა-ის სიგრძე ჩრდ-იდან სამხრ-კენ 3700-მდე *კმ*-ია; სანაპირო სუსტად დანაწევრებულია; ხმელეთში შედარებით ღრმადაა შეჭრილი ლა-პლატის, ელ-რინკონის, სან-მატიასის, გოლფო-ნუევოს, სან-ხორხესა და ბაია-გრანდეს ყურეები. ა-ის ჩრდ.-აღმ-ით მდებარეობს ლა-პლატის დაბლობი, რ-ის ჩრდ.-დას. ნაწილი უკავია გრან-ჩაკოს ვაკეს, ჩრდ.-აღმ. — პარანა-ურუგვაის შუამდინარეთს,, სამხრ. — პამპას. გრან-ჩაკოს, პამპასა და ანდებს შორის მდებარეობს პამპის სიერას და წინაკორდილიერების მხარე. ქვეყნის სამხრ.-დას. ნაწილი უკავია პატაგონიის ზეგანს. .ა-ის დას. ნაწილში აღმართულია ანდები, სადაც მდებარეობს სამხრ. ამერიკის უმაღლესი მწვ. აკონკაგუა (6960 *მ*).

ა-ის ტერიტორიაზე გამოიყოფა სამი ძირითადი სტრუქტურული ელემენტი: ბრაზ. ბაქნის სამხრ. განაპირა მხარე, პატაგონიის პალეოზოური ნაოჭა მხარე და ანდების ნაოჭა მხარის აღმ. ნაწილი. ბრაზ. ბაქნის სამხრეთში კამბრიულისწინა წარმონაქმნები დაფარულია პალეოზოური ასაკის ზღვიური და მეზოზოური და კაინოზოური ასაკის კონტინენტური ნალექებით. პატაგონიის მასივი უმთავრესად კამბრიულისწინა გნაისებით და კაინოზოური ვულკანოგენური წარმონაქმნებითაა აგებული, ანდების აღმ. ტოტები, პატაგონიის კორდილიერა და მთავარი კორდილიერა კი — კამბრიულისწინა, პალეოზოური და მეზოზოური ასაკის ზღვიური დანალექი და ეფუზიური ქანებით. სასარგებლო წიაღისეულიდან მოიპოვება ნავთობი, აირი, რკინის მადანი, პოლიმეტალები, ურანი, ვოლფრამი და სხვ.

სამ კლიმატურ სარტყელში მდებარეობამ, დას-ით ანდების ბარიერის, ხოლო აღმ-ით ატლანტის ოკ. არსებობამ განაპირობა ა-ის ჰავის მრავალფეროვნება. ვაკეებზე იანვ. საშ. ტემპ-რა 28°-იდან (მაქს. 46°C, გრან-ჩაკო) 10° C-მდეა (ცეცხლოვანი მიწა). ივლ., შესაბამისად, 18°-იდან 1°-მდე C. პატაგონიის ზეგანზე იცის ყინვები — 33°-მდე. ნალექები ჩრდ.-აღმ. ნაწილში 1600 *მმ*-მდეა წელიწადში, გრან-ჩაკოში — 400—1400 *მმ*, პუნაში — 100 *მმ*-ზე ნაკლები, სამხრ. ანდების აღმ. ფერდობზე — 2000 *მმ*. პამპასა და პატაგონიაში ხშირად ქრის ძლიერი ცივი ქარი „პამპეროსი“.

ა-ის მდინარეთა უმრავლესობა ატლანტის ოკ. აუზს ეკუთვნის. ჰიდროქსელი ხშირია ჩრდ.-აღმ. ნაწილში, სადაც მიედინება დიდი სანაოსნო მდ-ები პარანა, პარაგვაი და ურუგვაი. პატაგონიას კვეთს მდ-ები რიო-ნეგრო, რიო-კოლორადო, ჩუბუტი და სხვ. პატაგონიის ანდებში რამდენიმე დიდი მყინვარული ტბაა (ნაუელ-უაპი, ბუენოს-აირესი, ვიედმა, არხენტინო და სხვ.).

ლა-პლატის დაბლობის დიდი ნაწილი დაფარულია ნოყიერი შავმიწით, გრან-ჩაკოში ყავისფერ-წითელი ნიადაგია, პამპაში — მოწითალო-შავი და რუხ-ყავისფერი, პატაგონიაში — მურა და წაბლა.

ა-ის ფლორა ნეოტროპიკულ და ანტარქტიკულ ფლორისტულ ოლქებს ეკუთვნის. შუამდინარეთის ჩრდ.-აღმ. ნაწილში და ანდების აღმ. კალთებზე ნოტიო ტროპ. ტყეებია, გრან-ჩაკოში — მშრალი ნათელი ტყეები. პარაგვაის, პარანის, პილკომაიოს გასწვრივ და შუამდინარეთის ცენტრ. ნაწილში ჭაობის, ტყისა და ბალახოვანი მცენარეულობაა, შუამდინარეთის სამხრ. ნაწილში — სავანები, პამპის აღმ. ნაწილში — პამპასები, დას. ნაწილში კი— მშრალი ბუჩქნარიანი სტეპები; პატაგონიაში ბუჩქნარიანი ნახევარუდაბნოა; პუნაში მაღალმთის ტროპიკული უდაბნოს მცენარეულობაა. ანდების აღმ. კალთები დაფარულია ნოტიო მარადმწვანე, შერეული და სუბანტარქტიკული ტყეებით.

ცხოველთა სამყარო ეკუთვნის ნეოტროპიკული ზოოგეოგრ. ოლქის ჩილე-პატაგონიის ქვეოლქს. გავრცელებულია ლამა, ჯავშნოსნები, სირაქლემა ნანდუ და სხვ. პამპასა და შუამდინარეთში გარეული ცხოველები თითქმის განადგურებულია. სამრეწვ. მნიშვნელობისაა ნუტრია და წავი.


გ. არბუზოვი.

### IV. მოსახლეობა

ა-ის მოსახლეობა ძირითადად ევროპელი იმიგრანტებისაგან (უმთავრესად ესპანელებისა და იტალიელებისაგან) ჩამოყალიბდა. თანამედროვე მოსახლ. უმეტესობა (80%-ზე მეტი) არგენტინელებია. ა-ში ცხოვრობენ აგრეთვე იტალიელები, ესპანელები, პოლონელები, გერმანელები, ფრანგები, უკრაინელები, არაბები, თურქები და სხვა იმიგრანტები.

ცხრ. 1. — ადმინისტრაციული დაყოფა

| ადმ. ერთეული | ფართობი (ათ. *კმ*²) | მოსახლეობა (ათ. კაცი, 1970, შეფასება) | ადმ. ცენტრი |
|---|---|---|---|
| ფედერალური (დედაქალაქის) ოლქი (Distrito Federal) | 0,2 | 2972,5 | ბუენოს-აირესი (Buenos Aires) |
| პროვინციები: | | | |
| ბუენოს-აირესი (Buenos Aires) | 307,6 | 8774,5 | ლა-პლატა (La Plata) |
| ენტრე-რიოსი (Entre Rios) | 76,2 | 811,7 | პარანა (Paranà) |
| კატამარკა (Catamarca) | 99,8 | 172,3 | კატამარკა (Catamarca) |
| კორდოვა (Córdoba) | 168,9 | 2060,1 | კორდოვა (Córdoba) |
| კორიენტესი (Corrientes) | 89,4 | 564,1 | კორიენტესი (Corrientes) |
| ლა-პამპა (La Pampa) | 143,4 | 172,0 | სანტა-როსა (Santa Rosa) |
| ლა-რიოხა (La Rioja) | 92,3 | 136,2 | ლა-რიოხა (La Rioja) |
| მენდოსა (Mendoza) | 150,8 | 973,1 | მენდოსა (Mendoza) |
| მისიონესი (Misiones) | 29,8 | 443,0 | პოსადასი (Posadas) |
| ნეუქენი (Neuquén) | 94,1 | 154,6 | ნეუქენი (Neuquén) |
| ჟუჟუი (Jujuy) | 53,2 | 302,4 | ჟუჟუი (Jujuy) |
| რიო-ნეგრო (Rio Negro) | 203,0 | 262,6 | ვიედმა (Viedma) |
| სალტა (Salta) | 154,8 | 509,8 | სალტა (Salta) |
| სან-ლუისი (San Luis) | 76,7 | 183,5 | სან-ლუისი (San Luis) |
| სანტა-კრუსი (Santa Cruz) | 201,6 | 84,5 | რიო-გალეგოსი (Rio Gallegos) |
| სანტა-ფე (Santa Fe) | 133,0 | 2135,6 | სანტა-ფე (Santa Fe) |
| სანტიაგო-დელ-ესტერო (Santiago del Estero) | 135,3 | 495,4 | სანტიაგო-დელ-ესტერო (Santiago del Estero) |
| სან-ხუანი (San Juan) | 86,1 | 384,3 | სან-ხუანი (San Juan) |
| ტუკუმანი (Tucumán) | 22,5 | 766,0 | ტუკუმანი (Tucumán) |
| ფორმოსა (Formosa) | 72,1 | 234,1 | ფორმოსა (Formosa) |
| ჩაკო (Chaco) | 99,6 | 566,6 | რესისტენსია (Resistencia) |
| ჩუბუტი (Chubut) | 224,7 | 189,9 | როსონი (Rawson) |
| ცეცხლოვანი მიწა (Tierra del Fuego | 20,9 | 15,7 | უშუაია (Ushuaia) |

ქვეყნის მკვიდრი მოსახლეობის — ინდიელების მნიშვნელოვანი ნაწილი კოლონიზაციის პროცესში განადგურდა. ამჟამად ისინი (20—30 ათ.) პარაგვაის საზღვრის გასწვრივ ცხოვრობენ (ნახევრად მომთაბარე ტომები: *ტუპი-გუარანი*, მატაკომატუგაიო, გუაიკურუ). ქვეყნის ჩრდ.-დას. მთიან რ-ნებში ბინადრობენ მეტისები (დაახლ. 200 ათ.), რ-ებმაც ნაწილობრივ შეინარჩუნეს კეჩუა ენა. მოსახლეობის უმრავლესობის რელიგიაა კათოლიციზმი.

მოსახლ. ბუნებრივი მატება 1960—70 წწ. საშ. 1,8%-ს შეადგენდა წელიწადში.

მოსახლ. საშ. სიმჭიდროვეა დაახლ. 8,5 კაცი 1 *კმ²*-ზე. მოსახლ. 3/5-ზე მეტი ცხოვრობს პამპაში, სადაც საშ. სიმჭიდროვე 20 კაცამდეა 1 *კმ²*-ზე, ტუკუმანის და მისიონესის პროვინციებში — 10 კაცზე მეტია, დანარჩენ რ-ნებში — 5—6 კაცი, ხოლო რიო-ნეგროს, ჩუბუტის, სანტა-კრუსის პროვინციებსა და ცეცხლოვან მიწაზე — 1 კაცზე ნაკლები.



ხ. ფიორავანტი. ს. ბოლივარის ძეგლი ბუენოს-აირესში. ფრაგმენტი. XX ს.

ა. სამხრ. ამერიკის ერთ-ერთი ყველაზე მეტად ურბანიზებული სახელმწიფოა. მოსახლ.70%-ზე მეტი ქალაქად ცხოვრობს. ქალაქის მოსახლ. თითქმის 1/2 და ა-ის მთელი მოსახლ. თითქმის 1/3-ზე მეტი თავმოყრილია დიდ ბუენოს-აირესში (9 მლნ. კაცი, 1973). დიდი ქალაქებია (ათ. მცხ., 1967): კორდოვა (846), როსარიო (750), ლა-პლატა (400), ტუკუმანი (300), სანტა-ფე (200), მენდოსა (200).

### V. ისტორიული ნარკვევი

ა-ის ტერიტორიაზე უძველესი დროიდან სახლობდნენ ინდიელთა მრავალრიცხოვანი ტომები: დიაგიტები, გუარანები, ჩანე, ჩარუა და კერანდი. სამხრ-ით მომთაბარეობდნენ *არაუკანები* და ტეუელჩები. XVI ს. დასაწყისამდე ა-ის ტერიტორიაზე მცხოვრები ტომების უმრავლესობაში გაბატონებული იყო თემურ-გვაროვნული ურთიერთობანი.

1526 ესპანელთა ექსპედიცია ს. კაბოტის ხელმძღვანელობით მდ-ების რიო-დელა-პლატის, პარანასა და პარაგვაის გზით ღრმად შეიჭრა არგენტინის ტერიტორიაზე. აქ კაბოტმა ვერცხლის დიდძალი ნივთები ნახა და მდინარესა და მომიჯნავე ტერიტორიას ლა-პლატა (ესპ. la Plata — ვერცხლი) უწოდა. ა-ის ინტენს. კოლონიზაცია ესპანელებმა მხოლოდ XVI ს. II ნახ. დაიწყეს. დაპყრობილ მიწებზე ყალიბდებოდა მსხვილი საერო და საეკლ. მიწათმფლობელობა. ადგილ. მოსახლეობის ექსპლუატაციის ძირითადი ფორმა იყო ე. წ. ენკომიენდა — ბატონყმური ურთიერთობის თავისებური ფორმა. ინდიელების ნაწილს მაღაროებში ამუშავებდნენ. ამ ბეგარას მიტა ეწოდებოდა. მუშახელის სიმცირის გამო ესპანელებმა XVII ს-ში აფრიკიდან ზანგების შემოყვანა დაიწყეს. მიუხედავად მონების ექსპლუატაციის მნიშვნელოვანი როლისა, XVI ს-იდან ლა-პლატაში უპირატესად ფეოდალური ურთიერთობანი დამკვიდრდა. ინდიელები ვერ ურიგდებოდნენ ესპანელთა ბატონობას. პირველმა დიდმა აჯანყებამ 1580 სანტა-ფეს პროვინციაში იფეთქა. მოგვიანებით ა. ინდიელთა მრავალრიცხოვანმა გამოსვლებმა მოიცვა (1630, 1657, 1710—11). კოლონიურ პერიოდში მესაქონლეობა გახდა მეურნეობის წამყვანი დარგი. XVIII ს. 60—80-იანი წწ. ლა-პლატაში გატარდა რეფორმები: გაუქმდა ვაჭრობის ზოგიერთი შეზღუდვა, დაუშვეს მანუფაქტურები (1785), განდევნეს იეზუიტები.



პრეზიდენტ ბ. მიტრეს ქანდაკება. ბუენოს-აირესი.

1776 შეიქმნა პერუს ვიცე-სამეფოსაგან (ლა-პლატა 1536-იდან მის შემადგენლობაში შედიოდა) დამოუკიდებელი რიო-დე-ლა-პლატის ვიცე-სამეფო. XVIII ს. II ნახევარში წარმოიშვა დიდი ქალაქები: ბუენოს-აირესი, კორდოვა, მენდოსა, სანტა-ფე, სან-ლუისი. ვითარდებოდა ხელოსნობა, ჩაისახა მანუფაქტურის ტიპის საფეიქრო, აგურის, ხის დასამუშავებელი და სხვა საწარმოები. ფეოდ. საზ-ბის წიაღში გაჩნდა ახალი, ბურჟ. ურთიერთობათა ელემენტები, მაგრამ მის განვითარებას აფერხებდა ესპანეთის კოლონიური რეჟიმი. ანტიესპანურ განმათ. მოძრაობაზე დიდი გავლენა მოახდინა ჩრდ. ამერ. ინგლისური კოლონიების დამოუკიდებლობისათვის ომმა (1775—83), საფრ. დიდმა რევოლუციამ, ინდიელების მძლავრმა აჯანყებებმა პერუსა და ჩილეში. XIX ს. დამდეგს გამწვავდა ესპანეთის კოლონიური ბატონობის კრიზისი, რითაც ისარგებლა ინგლისმა და მოაწყო ორი შეიარაღებული ინტერვენცია (1806—07). პატრიოტებმა შექმნეს სახალხო მილიციის რაზმები, სათავეში ჩაუდგნენ ბუენოს-აირესის დაცვას და გააძევეს ინგლისელები.

1810 წ. 25 მაისს ბუენოს-აირესში იფეთქა ანტიესპ. განმათ. აჯანყებამ (მაისის რევოლუცია 1810). პატრიოტებმა დაამხეს ვიცე-ხელმწიფის ხელისუფლება. შეიქმნა ლა-პლატის დროებითი მთავრობა. განხორციელდა ანტიფეოდ. ღონისძიებანი. მაისის რევოლუცია, რ-შიც მონაწილეობდნენ ფართო მასები — გლეხობა, ბურჟუაზია, მემამულეები, ინტელიგენცია — ნაწილი იყო ესპანეთის ამერიკული კოლონიების დამოუკიდებლობისათვის ომისა 1810—26.

გენერალურმა კონსტიტუციურმა ასამბლეამ 1813 გააუქმა ენკომიენდა, მიტა, სულადობრივი გადასახადი, ფიზიკური სასჯელი, მიიღო „დაბადებიდან თავისუფლების" კანონი — მონათა ბავშვებს თავისუფლება მიენიჭათ. 1816 წ. 9 ივლ. ეროვნულმა კონგრესმა ტუკუმანში გამოაცხადა ლა-პლატის გაერთიანებული პროვინციების დამოუკიდებლობა. 1826 იგი გარდაიქმნა არგენტინის ფედერ. რესპუბლიკად, ანუ არგენტინად (Argentina; ლათ. Argentum—ვერცხლი). XIX ს. 20-იან წლებში ცენტრალიზებული სახელმწიფოს შექმნისათვის ბრძოლის პროცესში ა-ში ორი პოლიტ. დაჯგუფება შეიქმნა — უნიტარიები, რ-ებიც ობიექტურად გამოხატავდნენ ახალფეხადგმული ბურჟუაზიის ინტერესებს, და ფედერალისტები, რ-თა ძირითად ბირთვს მსხვილი მემამულე ფეოდალები და საეკლ. მიწათმფლობელები შეადგენდნენ. 1829 ხელისუფლებას სათავეში ჩაუდგა მსხვილი მემამულე ხ. მ. როსასი. ა-ში დამყარდა მემამულურ-კლერიკალური დიქტატურა. ა-ის ეკონომიკაში დაიწყო ინგლისის კაპიტალის მძლავრი შემოჭრა. დიქტატურის რეაქციულმა საშინაო და საგარეო პოლიტიკამ ფართო სახალხო მოძრაობა გამოიწვია. 1852 თებ. როსასის რეჟიმი დაემხო.

დ. სარმიენტოს (1868—74) და ნ. აველიანედის (1874—80) მმართველობის დროს განხორციელდა პროგრ. ლიბერ. რეფორმები, რ-თაც ხელი შეუწყვეს ა-ის მეურნ. ძირითადი დარგების—მეცხოველეობისა და მიწათმოქმედების განვითარებას. გაიყვანეს გზატკეცილები, რკინიგზები, ააგეს ნავსადგურები (სანტა-ფე, როსარიო და სხვ.), გაიზარდა ქალაქები. განვითარდა მრეწველობა და ვაჭრობა, დაარსდა ეროვნ. ბანკი (1872). წარმოიშვა სამრეწვ. ბურჟუაზია და პროლეტარიატი. გაჩნდა პროფკავშირული ორგანიზაციები. 1857 შეიქმნა ა-ის პირველი პროფკავშირი — ბუენოს-აირესის მბეჭდავთა საზ-ბა. 1895 ა-ში იყო 24 ათ. სამრეწვ. საწარმო (175 ათ. მუშა).

XIX ს. 70—80-იან წწ. ა-ის მემამულეებმა და უცხოურმა კომპანიებმა ინდიელების წინააღმდეგ რამდენიმე გამანადგურებელი ლაშქრობა მოაწყვეს. 1876—93 მათ მიიტაცეს 41,8 მლნ. ჰა მიწა. I მსოფლიო ომის დასაწყისისათვის უცხოეთის, უმთავრესად ინგლისის, მონოპოლიებმა დაიქვემდებარეს ა-ის ეკონომიკის მნიშვნელოვანი დარგები (ტრანსპორტი, ნავსადგურები, ხორცის მრეწვ., კომუნ. მომსახურება და სხვ.) და ბანკები. ინგლისის კაპიტალდაბანდებამ I მსოფლიო ომის დასაწყისში 1897 მლნ. დოლარს მიაღწია. XIX ს. 80-იან წწ. ა. ჩაება მსოფლიო სავაჭრო ბრუნვაში. ამან გამოიწვია საწარმოო ძალთა შემდგომი განვითარება, შეცვალა ვითარება ქვეყნის შიგნით.

XX ს. დამდეგს ძირითადად ჩამოყალიბდა არგენტ. ერი. ამავე პერიოდისათვის ჩამოყალიბდა ბურჟუაზია (ძირითადი ნაწილი გაბურჟუებული მემამულეებისა და მესაქონლეთა ფენიდან) და პროლეტარიატი (უმთავრესად ევროპელ იმიგრანტთაგან). გამწვავდა კლასთა ბრძოლა, დაიწყო მშრომელთა მასობრივი გამოსვლები (1905—1907, 1909 საყოველთაო გაფიცვები). შეიქმნა ბურჟუაზიის პოლიტ. პარტია — სამოქალაქო რადიკალური კავშირი, ანუ რადიკალური პარტია (1891), პროგრ.-დემოკრ. პარტია (1909), მუშათა და გლეხთა პარტიები და ორგანიზაციები — სოციალისტური პარტია (1896), აგრარული ფედერაცია (1912) და სხვ. I მსოფლიო ომის დროს ა. ნეიტრალიტეტის პოლიტიკას ახორციელებდა.

1917 — 22 ა-ში დიდი რევ. აღმავლობის წლებია. ბრძოლის გაძლიერება განაპირობა გლეხობის მოძრაობამ მიწისათვის, პროლეტარიატის გამოსვლებმა მატერ. და უფლებრივი მდგომარეობის გაუმჯობესებისათვის და დიდი ოქტ. სოციალ. რევოლუციის ზეგავლენამ. 1919 რევ. მოძრაობამ უმაღლეს მწვერვალს მიაღწია. ამ წელს ბუენოს-აირესში მოხდა პროლეტარიატის კლასობრივი, შეიარაღებული გამოსვლა. 1918 იანვ. შეიქმნა ა-ის ინტერნაც. სოციალ. პარტია, რ-საც 1920 დამლევს *არგენტინის კომუნისტური პარტია* (აკპ) ეწოდა. 1924 ა-ში გაიშალა მოძრაობა საბჭ. კავშირთან დიპლ. ურთიერთობის დამყარებისათვის. ა-ის მთავრობა საგარეო პოლიტიკურ ორიენტაციას ინგლისის იმპერიალიზმზე ამყარებდა და უარი თქვა სსრკ-ის ცნობაზე. რადიკალური პარტიის მთავრობამ (1916—30) ხალხის ზეგავლენით 20-იან წლებში რიგი პროგრ. ღონისძიება განახორციელა. ამის მიუხედავად, ეროვნ. ეკონ. პრობლემები მაინც გადაუჭრელი დარჩა. ა-ში კვლავ არსებობდა მიწის მსხვილი საკუთრება, გლეხობა ისევ სილატაკეში რჩებოდა. გაიზარდა უცხოეთის საწარმოთა რიცხვი. განმტკიცდა აშშ-ის მონოპოლიების პოზიციები.

1929—33 მსოფლიო ეკონ. კრიზისმა ა-ც მოიცვა. 1930 სექტ. ხელისუფლებას სათავეში ჩაუდგა მსხვილი მემამულე ხ. ურიბურუ, რ-საც აშშ-ის იმპერიალისტები უჭერდნენ მხარს. დამყარდა ტერორისტული დიქტატორული რეჟიმი. 30-იან წლებში გერმანიაში ნაცისტების გამარჯვების შემდეგ, ა-ში გაჩნდა და განმტკიცდა პროფა-

შისტური ორგანიზაციები და ჯგუფები, რ-თაც უცხოეთიდან ხელმძღვანელობდნენ. პროფაშისტური განწყობილება განსაკუთრებით ძლიერი იყო არმიაში. 1935 დედაქალაქსა და პროვინციებში შეიქმნა სახალხო ფრონტის კომიტეტები. გაიზარდა საგაფიცვო მოძრაობა. მუშებმა თავისი კლასობრივი მოთხოვნები ფაშიზმის წინააღმდეგ ბრძოლის ლოზუნგებს დაუკავშირეს. ორტისის მთავრობამ (1938 — 42) პროგრ. საზოგადოებრიობის ზეგავლენით 1939 დაშალა ფაშისტური პარტია და ე. წ. შრომის ფრონტი, რ-ებიც გერმ. წარმოშობის არგენტინელებს შორის მოქმედებდნენ.

II მსოფლიო ომის პერიოდში (1939—45) კიდევ უფრო გამწვავდა კლასობრივი ბრძოლა. გაძლიერდა დემოკრ. ძალები, შესუსტდა მემამულურ-ბურჟ. დიქტატურის რეჟიმი. ასეთ ვითარებაში ა-ის ბურჟ. ნაციონალისტურმა წრეებმა, რ-თაც სამხ. ზედაფენა მეთაურობდა (გენ. ა. როუსონი, გენ. პ. პ. რამირესი და პოლკ. ხ. დ. პერონი), სამხ. გადატრიალება მოახდინეს (1943 ივნ.). მანამდე ნეიტრალურმა ა-მ 1944 იანვ. გაწყვიტა დიპლ. ურთიერთობა გერმანიასთან და იაპონიასთან, 1945 მარტში კი ომი გამოუცხადა მათ. საომარი ვითარება ა-ის მთავრობამ თავისი ეკონ. პოზიციების განმტკიცებისათვის გამოიყენა. 1946 პრეზიდენტის არჩევნებში გაიმარჯვა ხ. დ. *პერონმა*. ოპოზიციის გაძლიერებისა და ომის შემდგომ დემოკრ., ანტიიმპერიალ. ტენდენციების ზრდის გამო პერონის მთავრობა ერთგვარ დათმობაზე წავიდა — გაიზარდა ზოგიერთი კატეგორიის სამრეწვ. და სას.-სამ. მუშების ხელფასი.

ერთგვარი ეკონ. აღმავლობის პერიოდი 1949 ეკონ. დეპრესიამ შეცვალა. ოპოზიციურად განწყობილმა უკიდურესმა მემარჯვენე დაჯგუფებებმა 1955 სექტ. სამხ. გადატრიალება განახორციელეს. სახელმწიფოს სათავეში მოექცა ე. ლონარდის დროებითი მთავრობა (1955 სექტ.-ნოემბ.), ხოლო 1955 ნოემბ. — გენ. პ. ე. არამბურუს მთავრობა (1955—58), რ-ებიც აშკარად იცავდნენ მემამულურ-ბურჟ. ზედაფენის, ამერ. და ინგლ. იმპერიალიზმისა და კათოლ. რეაქციის ინტერესებს. 1957 სექტ.-ოქტ. მოეწყო ორი უდიდესი საყოველთაო გაფიცვა, რ-შიც მონაწილეობდა 4 მლნ-ზე მეტი მშრომელი. 1958 არჩევნებში გაიმარჯვა შეურიგებელთა სამოქალაქო რადიკალური კავშირის პარტიის ლიდერმა ა. ფრონდისიმ. გაუქმდა ზოგიერთი რეაქციული კანონი, გამოცხადდა პოლიტ. ამნისტია და პოლიტ. პარტიებისა და ორგანიზაციების საქმიანობის თავისუფლება. 1958 ოქტ. სსრკ-თან დაიდო ეკონ. შეთანხმება, რ-ის თანახმად საბჭ. კავშირმა ა-ს მიაწოდა ნავთობის სამრეწვ. მოწყობილობა. ფრონდისის მთავრობამ უღალატა წინასაარჩევნო პროგრამას და ქვეყანას თავს მოახვია პროიმპერიალისტური, ანტიხალხური კურსი. 1959 აპრ. აიკრძალა აკპ და სხვა პროგრ. ორგანიზაციების საქმიანობა. 1962 მარტიდან ა-ს მართავდა ხ. მ. გიდოს მთავრობა. იგი აგრძელებდა რეპრესიების პოლიტიკას. აკპ ცდილობდა საერთო დემოკრ. ფრონტის ჩამოყალიბებას. ამ მიზნით, აკპ-ის ინიციატივით, შეიქმნა საპარტიათაშორისო ხუნტა, რ-შიც გაერთიანდნენ აკპ-ის, პერონისტების, სოციალისტებისა და სხვ. პარტიების წარმომადგენლები.

1963 ივლ. საყოველთაო არჩევნებში გაიმარჯვა ხალხის სამოქალაქო რადიკალური კავშირის (შეიქმნა 1957) ლიდერმა ა. ილიამ. 1963 ნოემბ. ილიას მთავრობამ გააუქმა აშშ-ის ნავთობის მონოპოლიებთან დადებული კონტრაქტები, მაგრამ ამასთანავე ბევრი რამ არსებითი დაუთმო უცხოეთის მონოპოლიებსა და შინაგან რეაქციას. 1966 წ. 28 ივნ. რეაქციულმა სამხ. წრეებმა სახელმწიფო გადატრიალება მოახდინეს. ილია გადააყენეს, ძალაუფლება ხელთ იგდო „რევოლუციურმა ხუნტამ". დაითხოვეს ეროვნ. კონგრესი, პროვინციების საკანონმდებლო ხელისუფლების ორგანოები, აკრძალეს ყველა პოლიტ. პარტიის საქმიანობა. პრეზიდენტად დაინიშნა გენ.-ლეიტ. ხ. კ. ონგანია. ახალმა მთავრობამ მიიღო ე. წ. არგენტინის რევ. სტატუტი, რ-ის ძალით პრეზიდენტმა იკისრა ყველა საკანონმდებლო ფუნქცია. საშინაო პოლიტიკის ერთ-ერთ მთავარ ამოცანად გამოცხადდა „კომუნიზმის ამოძირკვა". 1967 აგვ. მიიღეს კანონები „კომუნიზმისაგან დაცვისა" და „სამოქალაქო თავდაცვის" შესახებ. გაძლიერდა პროგრ. ძალების დევნა. ეკონ. სფეროში ხელისუფლება ახორციელებდა „თავისუფალი მეწარმეობის" პოლიტიკას. მშრომელთა სოც. მონაპოვარზე რეაქციული წრეების შეტევამ, ცხოვრების დონის დაქვეითებამ, სიძვირემ გამოიწვია მასების მძლავრი საპროტესტო მოძრაობა. მსხვილ სამრეწვ. ქ-ებში (კორდოვა, როსარიო) გახშირდა მოსახლ. შეიარაღებული გამოსვლები. ამის გამო 1969 ივლ. მთავრობამ ქვეყანაში საალყო წესები შემოიღო, გააუქმა კონსტიტუციური გარანტიები. ონგანიას მთავრობა თავის საგარეო პოლიტიკას უფარდებდა აშშ-ის საგარეო პოლიტ. კურსს; ამავე დროს აფართოებდა ეკონ. კავშირს დას. ევრ. ქვეყნებთან (გფრ, ინგლისი, ესპანეთი, საფრანგეთი და სხვ.). ონგანიას პრეზიდენტობის დროს გაიშალა მწვავე პოლიტ. ბრძოლა ხელისუფლებისათვის არმიის უმაღლესი სარდლობის ცალკეულ დაჯგუფებებს შორის. 1970 ივნ. ონგანია გადააყენეს და პრეზიდენტად დაინიშნა გენ. რ. მ. ლევინგსტონი.

1970 წ. 21 ნოემბ. ქ. როსარიოში დაარსდა მოძრაობა „არგენტინელთა ეროვნული შეხვედრის" სახელწოდებით, რ-შიც გაერთიანდნენ მემარცხენე პერონისტები, კომუნისტები, რადიკალები, ქრისტიან-დემოკრატები და სხვ. შემუშავდა ერთობლივი ბრძოლის პროგრამა, რ-იც ითვალისწინებდა სამხ. დიქტატურის ლიკვიდაციას და ანტიიმპერიალ. ხასიათის რეფორმებს.

ხალხის ფართო ფენების ზემოქმედების შედეგად 1971 წ. მარტში სამხ. ხუნტამ ლევინგსტონი გადააყენა პრეზიდენტის პოსტიდან და მის ნაცვლად დანიშნა სახმელეთო ჯარების სარდალი ა. ლანუსე. ახალმა მთავრობამ გამოაცხადა კონსტიტუციური წყობილებისაკენ „გარდამავალი პერიოდი" და 1973 მარტისათვის საყოველთაო არჩევნები დანიშნა. 1971 ოქტ. რეაქციული სამხ. წრეები მომავალი საყოველთაო არჩევნების და კონსტიტუციური მმართველობის შემოღების ცდის ჩაშლის მიზნით შეეცადნენ მოეწყოთ მორიგი გადატრიალება (პრონუნსიამენტო), მაგრამ მათ მხარი არ დაუჭირა არმიამ.

1971—72 ა-ში აღინიშნა მილიონობით მშრომელთა გაფიცვები ტუკუმანში, კორდოვაში და სხვა დიდ ქალაქებში. მარტო 1972 ა-ში მოხდა 550 გაფიცვა, რ-შიც 15 მლნ. კაცი მონაწილეობდა.

ასეთ პირობებში 1973 წ. 11 მარტს ჩატარდა არჩევნები, რ-შიც გამარჯვება მოიპოვა პერონისტული პარტიის კანდიდატმა ე. კამპორამ. ახალმა პრეზიდენტმა აღადგინა კონსტიტუციური ნორმები, გამოაცხადა პოლიტ. პატიმრების ამნისტია, აღადგინა დიპლ. ურთიერთობა კუბასთან, გდრ-თან, ვდრ-თან და ა. შ. არჩევნებში კამპორას გამარჯვებამ ხელისუფლებისაკენ გზა გაუხსნა განთავისუფლების ხუსტისიალისტური ფრონტის ლიდერს 77 წლის ხ. დ. პერონს, რ-იც 18 წლის განმავლობაში ემიგრაციაში იმყოფებოდა.

1973 წ. 14 ივლ. ე. კამპორა გადადგა. 23 სექტემბრისათვის დაინიშნა პრეზიდენტის ახალი არჩევნები, რ-შიც ხმების დიდი უმრავლესობით (62%) გაიმარჯვა პერონმა. მის კანდიდატურას მხარი დაუჭირეს კომუნისტებმა და სხვა მემარცხენე პარტიებმა. ახ. სამოქალაქო მთავრობამ უაღრესად მძიმე მემკვიდრეობა მიიღო: ქვეყნის ეკონომიკაში ბატონობენ უცხოური მონოპოლიები, რ-ებმაც ბოლო 15 წლის მანძილზე ქვეყნიდან მოგების სახით გაიტანეს 6 მლრდ. დოლარი. ქვეყნის საგარეო ვალი აღწევს 7 მლრდ. დოლარს.


სასტუმრო «პლასა». 1910. ბუენოს-აირესი.

პრეზიდენტი ხ. დ. პერონი შეუდგა შექმნილი მდგომარეობის მოწესრიგებას, უცხოური მონოპოლიების უფლებათა შეზღუდვას, სოციალ. სახელმწიფოებთან ურთიერთობის გაფართოებას. ეს ღონისძიებები უცხოეთის კაპიტალთან დაკავშირებული წრეების, შინაური რეაქციის წინააღმდეგობას აწყდებოდა. გახშირდა ტერორ. აქტები. 1974 წ. 1 ივლ. გარდაიცვალა ხ. დ. პერონი და პრეზიდენტის პოსტი დაიკავა პერონის მეუღლემ ვიცე-პრეზიდენტმა მ. ე. მარტინეს დე პერონმა.

*ლიტ.*: Гнольди Р., Октябрьская социалистическая революция и развитие революционного движения в Аргентине, [пер. с исп.], М., 1957; Кодовилья В., Избранные статьи и речи, [пер. с исп.], М., 1970; Марианетти Б., Аргентина. Современное положение и перспективы, пер. с исп., М., 1966; Очерки истории Аргентины, М., 1961; Palacio E., Historia de la Argentina (1515—1957), [2 ed.], v. 1—2, B. Aires, 1957.

### VI. პოლიტიკური პარტიები, პროფკავშირები და სხვა საზოგადოებრივი ორგანიზაციები

**პოლიტიკური პარტიები.** სამოქალაქო რადიკალური კავშირი (Unión Cívica Radical),


ეროვნული კონგრესის შენობა, XX ს. დასაწყისი. არქიტექტორი ვ. მაენო. ბუენოს-აირესი.

შეიქმნა 1891, ტრად. ბურჟ. პარტია. შეურიგებლობის პარტია (Partido Intransigente), შეიქმნა 1963. პროგრესულ-დემოკრატიული პარტია (Partido Demócrata Progresista), შეიქმნა 1909. ქრისტიანულ-დემოკრატიული პარტია (Partido Demócrata Cristiano). შეიქმნა 1954. სოციალ-დემოკრატიული პარტია (Partido Socialista Democràtico), დაარსდა 1957. შედის სოციალ-ინტერნაციონალში. წინსვლის სახალხო კავშირი, შეიქმნა 1963 სხვადასხვა პარტიათა ცენტრისტული ელემენტებისაგან. ხუსტისიალისტური პარტია (Partido Justicialista), შეიქმნა 1958 პერონისტული პარტიის ბაზაზე (არსებობდა 1947—55). აერთიანებს წვრილი და საშ. ბურჟ., ინტელიგენციისა და მუშების ნაწილს. 1973-იდან მმართველი პარტიაა. არგენტინის კომუნისტური პარტია (Partido Comunista de Argentina), შეიქმნა 1918 სოციალ. პარტიის მემარცხენე ფრთისაგან, 1920-მდე ეწოდებოდა ინტერნაციონალური სოციალ. პარტია. მოძრაობა ინტეგრაციისა და განვითარებისათვის, შეიქმნა 1957.

ცხრ. 2. — ძირითადი სას.-სამ. კულტურების ნათესი ფართობი და მოსავალი

| | ფართობი (ათ. ჰა) | | | | მოსავალი (ათ. ტ) | | | |
|---|---|---|---|---|---|---|---|---|
| | 1937 | 1948-52[1] | 1961 | 1972/73 | 1937 | 1948-52[1] | 1961 | 1972/73 |
| ხორბალი | 6978 | 4487 | 4421 | 4965 | 5650 | 5175 | 5725 | 7900 |
| სიმინდი | 3125 | 1741 | 2744 | 3565 | 4424 | 2839 | 4850 | 9700 |
| ქერი | 449 | 540 | 742 | 601 | 394 | 656 | 800 | 880 |
| შვრია | 845 | 634 | 597 | 399 | 757 | 743 | 700 | 566 |
| სელი | 2631 | 799 | 1172 | 441 | 1540[2] | 513[2] | 818[2] | 330[2] |
| ბამბა | 324 | 470 | 499 | 445 | — | 112[3] | 124[3] | 402[3] |

[1]საშ. წელიწადში. [2]თესლი. [3]ბოჭკო.

**პროფკავშირები და სხვა საზოგადოებრივი ორგანიზაციები.** შრომის საყოველთაო კონფედერაცია (შსკ) (Confederación General del Trabajo), შეიქმნა 1930; შსკ-ში შედის რიგი პროფკავშირული გაერთიანებები. მოძრაობა პროფკავშირების მოქმედების ერთიანობისა და კოორდინაციისათვის, შეიქმნა 1959; იმყოფება აკპ-ის გავლენაში. არგენტინის მშვიდობის საბჭო, შეიქმნა 1948. არგენტინის ქალთა კავშირი, შეიქმნა 1947.

## VII. ეკონომიკურ-გეოგრაფიული ნარკვევი. ეკონომიკის ზოგადი დახასიათება.

ა. აგრარულ-ინდუატრ. სახელმწიფოა. იგი კაპიტალ. სამყაროში ერთ-ერთი პირველია მარცვლეულისა და მეცხოველეობის პროდუქტების წარმოებითა და ექსპორტით. მრეწვ. იძლევა (1973) ერთობლივი საზ. პროდუქტის 44%-ს, სოფ. მეურნ. და თევზჭერა — 13,5%-ს, ტრანსპორტი და კავშირგაბმულობა — 7,5%-ს, ვაჭრობა — 17,8%-ს, ადმ., კომუნ. და სხვ. მომსახურება — 17,2%-ს.

ეკონომიკაში იგრძნობა უცხოეთის მონოპოლიების გავლენა. უცხოეთის კაპიტალდაბანდებათა საერთო ჯამი 1973 შეადგენდა დაახლ. 2,7 მლრდ. დოლარს; აქედან 46% მოდიოდა აშშ-ზე, 17% — დიდ ბრიტანეთზე, 11% — იტალიაზე. უკანასკნელ ხანებში დიდად განვითარდა სახელმწ. სექტორი, რ-მაც მოახდინა ბუნებრივი აირის, ქვანახშირის, თუჯის გამოდნობის, ფოლადის გამოდნობის 60%-ზე მეტის, ელექტროენერგიის წარმოების 70%-ზე მეტისა და მატყლის წარმოების 2/3-ის მონოპოლიზება.

**სოფლისა და ტყის მეურნეობა.** სოფ. მეურნ. სპეციალიზებულია მარცვლეულის, ზეთოვანი კულტურების და მეცხოველეობის პროდუქტების მსხვილ სასაქონლო წარმოებაზე. დასამუშავებელი მიწის დიდი ნაწილი ეკუთვნის ადგილ. მემამულეებს და უცხოელ მონოპოლისტებს. გლეხობის უმეტესობა (80%-მდე) უმიწაწყლოა. სას.-სამ. სავარგულების საერთო ფართობის დაახლ. 1/5 უკავია დამუშავებულ მიწებს, დანარჩენი — სათიბ-საძოვრებს.

სოფ. მეურნ. წამყვანი დარგია სახორცე მიმართულების მეცხოველეობა. მსხვ. რქ. საქონლის (49,8 მლნ. სული, 1970/71) 4/5 მოშენებულია პამპაში. დიდი ქალაქების მახლობლად განვითარებულია სარძეო მეცხოველეობა. ცხვრის სულადობის (43,8 მლნ. სული, 1970/71) 4/5 თავმოყრილია სამხრ. პამპასა და პატაგონიაში. ნაპარსი მატყლითა (200 ათ. ტ-მდე წელიწადში) და მისი ექსპორტით (100—150 ათ. ტ), აგრეთვე ხორბლის, სიმინდის, ქერისა და შვრიის მოსავლითა და ექსპორტით ა-ს ერთ-ერთი პირველი ადგილი უჭირავს მსოფლიოში. საექსპორტო მნიშვნელობისაა სელი და მზესუმზირაც. ძირითადი სას.-სამ. კულტურების ნათესი ფართობისა და მოსავლის შესახებ იხ. ცხრ. 2.

ტყეს უკავია 70 მლნ. ჰა (ა-ის ტერიტ. 1/4), აქედან 60 მლნ. ჰა დასამუშავებლად მიუდგომელია. ტყის დამუშავების მთავარი რაიონებია შუამდინარეთი, სადაც გავრცელებულია წიწვიანი ტყეები (განსაკუთრებით ძვირფასია არაუკარია) და გრან-ჩაკო, სადაც ხარობს ტანინით მდიდარი კვებრახო; მისგან ამზადებენ მთრიმლავ ექსტრაქტს, რ-ის წარმოებით ა. I ადგილზეა მსოფლიოში. სანაპირო წყლებსა და მდინარეებში იჭერენ თევზს.

**მრეწველობა.** სამრეწვ. პროდუქციის ღირებულების 95%-ს იძლევა დამუშავებითი მრეწვ., რ-იც კონცენტრირებულია სანავსადგურო ქალაქებში, უმთავრესად ბუენოს-აირესში.

მოპოვებითს მრეწველობაში წამყვანია ნავთობისა (მარაგი 358 მლნ. ტ, 1972) და ბუნებრივი აირის (215 მლრდ. $მ^3$) მოპოვება. მთავარი საბადოებია კომოდორო-რივადავია (ა-ის ნავთობის მარაგისა და მოპოვების 1/2-ზე მეტი), მენდოსა, პლასა-უინკული და სხვ. II მსოფლიო ომის შემდეგ დაიწყო ქვანახშირის მოპოვება (რიო-ტურბიო), იღებენ აგრეთვე ურანის მადანს (მენდოსის პროვინცია), ბივრილსა და ვოლფრამს (სან-ლუისის პროვინცია), ტყვიას და თუთიას (სან-ხუანის და ჟუჟუის პროვინცია), რკინას (საპლა) და სხვ.

ა-ის ენერგობალანსში ნავთობსა და აირს 85,6% უკავია, მცენარეულ სათბობს — 9,5%, ქვანახშირს — 3,4%, ჰიდროენერგიას — 1,5%, ჰიდრორესურსების მარაგია 11 მლნ. *კვტ*. ყველა ელექტროსადგურის სიმძლავრე — 5,5 *მეგვტ* (1966), აქედან დაახლ. 10%-ს ჰიდროელექტროსადგურები იძლევა.

დამუშავებითს მრეწველობაში წამყვანია კვების მრეწვ., რ-ის პროდუქციის ღირებულების 1/3-ს ხორცმაცივარ-სასაკლაოები იძლევა. ა. მსოფლიოში ხორცის ერთ-ერთი მსხვილი მწარმოებელი (2,5 მლნ ტ, 1972) და ექსპორტიორია (დაახლ. 600 ათ. ტ წელიწადში). ძროხის ხორცის მაცივარ-სასაკლაოები თავმოყრილია ბუენოს-აირესსა და მის მახლობლად, ცხვრის ხორცისა — პატაგონიის სანავსადგურო ქალაქებში. საექსპორტო მნიშვნელობისაა მცენარეული ზეთის, ნაწილობრივ შაქრის წარმოება. განვითარებულია აგრეთვე მეღვინეობა (ერთ-ერთი პირველი ადგილი კაპიტალ. სამყაროში), საფქვავი, საკონსერვო მრეწველობა. მსუბუქი მრეწველობიდან აღსანიშნავია საფეიქრო და ტყავ-ფეხსაცმლის წარმოება.

შავი მეტალურგია ძირითადად შემოტანილი ნედლეულის ბაზაზე ვითარდება. მთლიანი მეტალ. ციკლის ქ-ნებია სან-ნიკოლასში და საპლაში. მცირე რაოდენობით ადნობენ ტყვიას, თუთიასა და სპილენძს. მანქანათმშ. მთავარი დარგებია სას.-სამ. (ბუენოს-აირესი, კორდოვა), ელექტროტექ. (ბუენოს-აირესი), ავტომობილების მშენებლობა (კორდოვა). ნავთობგადამუშავების ძირითადი ცენტრებია ლა-პლატა, ბუენოს-აირესი და კამპანა. ვითარდება ნავთობქიმია (სან-ლორენსო, კამპანა), ჩარხთმშენებლობა. განვითარებულია ცელულოზა-ქაღალდის მრეწველობა.

მრეწველობის პროდუქციის ძირითად სახეობათა წარმოების შესახებ იხ. ცხრ. 3.

**ტრანსპორტი.** საგარეო გადაზიდვებში წამყვანია საზღვ. ტრანსპორტი (95%), შიგა გადაზიდვებში — სარკინიგზო და საავტომობილო. რკინიგზის საერთო სიგრძე — 40 ათ. *კმ* (1972). შედარებით

ერთობლივი საზოგადოებრივი პროდუქტი (პროცენტობით, 1971)

| | |
|---|---|
| მრეწველობა | 44 |
| სოფლის მეურნეობა და თევზჭერა | 13,5 |
| ტრანსპორტი და კავშირგაბმულობა | 7,5 |
| ვაჭრობა | 17,8 |
| ადმინისტრაციული, კომუნალური და სხვა მომსახურება | 17,2 |



მენდოსის პროვინცია. ხეხილის ბაღები და ვენახები სარწყავ რაიონში, ანდების ძირას. წინა პლანზე — ნახევარუდაბნოს ეკლიანი ბუჩქნარით დაფარული ურწყავი მიწის ნაკვეთი.

ხშირი ქსელია პამპაში. მთავარი სარკინიგზო კვანძია ბუენოს-აირესი.

გზატკეცილების საერთო სიგრძე 150 ათ. *კმ*-ზე მეტია, აქედან 60 ათ. *კმ* მაგარსაფრიანია. ავტოპარკში დაახლ. 2,5 მლნ. ავტომანქანაა, აქედან 1,8 მლნ. მსუბუქი (1972). ქვეყნის ჩრდ.-აღმ. ნაწილს ემსახურება სამდ. ტრანსპორტი, უმთავრესად მდ-ები პარანა და ურუგვაი. სანაოსნო გზების საერთო სიგრძე — 3 ათ. *კმ*. პამპის ჩრდ. და სამხრ. რ-ნებში გაყვანილია ნავთობ- და აირსადენები.

საჰაერო ტრასებს ემსახურება ეროვნ. (ძირითადად შიგა ავიახაზებზე) და საზღვარგარეთის ავიაკომპანიები. ა-ს რეგულარული საჰაერო მიმოსვლა აქვს ამერ. და ევრ. ქვეყნებთან. მთავარი აეროპორტია ესეისა (ბუენოს-აირესის მახლობლად).

**საგარეო ეკონომიკური კავშირები.** 1973 ა-ის ექსპორტმა შეადგინა 3050 მლნ. დოლ., იმპორტმა — 2090 მლნ. ა-ს ყოველწლიურად გააქვს სას.-სამ. პროდუქციის 1/4-ზე მეტი და სამრეწვ. პროდუქციის 1/10. ექსპორტის თითქმის 90%-ს შეადგენს სას.-სამ. პროდუქტები, ძირითადად ხორცი (მსოფლიო კაპიტალ. ექსპორტის 1/3), მარცვლეული (უმთავრესად ხორბალი), მატყლი, ტყავი, მცენარეული ზეთი, სელის თესლი, ხილი, მთრიმლავი ექსტრაქტი; იმპორტის 30%-ს შეადგენს მანქანები, სამრეწვ. მოწყობილობა და სატრანსპ. საშუალებანი.

საგარეო ვაჭრობაში აშშ-ის წილად მოდის (1973,%-ობით) ექსპორტის 9 და იმპორტის 21, იტალიის — შესაბამისად 15 და 17, გფრ — 7 და 13, დიდი ბრიტანეთის— 7 და 6, იაპონიის—6 და 9. სოციალ. ქვეყნების წილი ა-ის ტვირთბრუნვაში მცირეა.

*ლიტ.*: Волков А. В., Аргентина, М., 1956; Страны Латинской Америки. Политико-экономический справочник, М., 1969; Arnolds A., Geografía económica argentina, B. Aires, 1963; Carlevari I. J. F., La Argentina, 2 ed., B. Aires, 1964.

### VIII. შეიარაღებული ძალები

ა-ის შეიარაღებული ძალები შედგება სახმელეთო ჯარების, სამხ.-საჰაერო და სამხ.-საზღვაო ძალებისაგან. 1970 დამდეგისათვის შეიარაღებული ძალების საერთო რაოდენობა შეადგენდა 165,5 ათ., ფედერალური და პროვინციული პოლიციისა — 80 ათ-მდე კაცს. მთავარსარდალია პრეზიდენტი. სამხედრო მმართველობის უმაღლესი ორგანოა სამხ. კომიტეტი პრეზიდენტისა და სამი სახეობის ჯარების მთავარსარდლების შემადგენლობით. არმიაში იწვევენ 20 წლის მამაკაცებს, სავალდებულო სამხედრო სამსახურის ვადაა 1 წელიწადი.

ა-ის სახმელეთო ჯარები (დაახლ. 107 ათ. კაცი) შედგება ქვეითი, სამთოქვეითი, ჯავშანკავალერიის, მექანიზებული და საჰაერო-სადესანტო ბრიგადებისაგან, რ-ებიც გაერთიანებულია 4 საარმიო კორპუსში. სახმელეთო ჯარების შემადგენლობაშია აგრეთვე ეროვნ. ჟანდარმერია. სახმელეთო ჯარების შეიარაღება ძირითადად მოძველებულია, მიმდინარეობს მათი აღჭურვა თანამედროვე იარაღით. სამხ.-საჰაერო ძალების (20 ათ. კაცი) შემადგენლობაშია 5 საავიაციო ბრიგადა (დაახლ. 130 საბრძოლო და 160 სასწავლო-სავარჯიშო თვითმფრინავი). სამხ.-საზღვაო ძალებში (დაახლ. 38,5 კაცი) შედის სამხ.-საზღვაო ფლოტი, საზღვაო ქვეითი ჯარი, საზღვაო ავიაცია და საზღვაო პოლიცია. ფლოტის შემადგენლობაში 1970 იყო 80-ზე მეტი სამხ. ხომალდი და 30 დამხმარე გემი. ხომალდების ნაწილი შესყიდულია აშშ-ში, დიდ ბრიტანეთსა და ნიდერლანდში. საზღვაო ავიაციაში დაახლ. 160 თვითმფრინავი და შვეულმფრენია. საზღვაო ქვეითი ჯარი შედგება 1 პოლკისა და 7 ცალკე ბატალიონისაგან.

### IX. სამედიცინო-სანიტარული მდგომარეობა და ჯანმრთელობის დაცვა. სავეტერინარო საქმე

**სამედიცინო-სანიტარული მდგომარეობა და ჯანმრთელობის დაცვა.** შობადობა 1000 მცხ-ზე (1967) შეადგენდა 22,5, საერთო სიკვდილიანობა 8,8, ბავშვთა სიკვდილიანობა 58,3 (1000 ცოცხლად შობილზე). დაავადებათა შორის ყველაზე მეტად გავრცელებულია (1966) ტუბერკულოზი (10 ათ. მცხ-ზე 50 შემთხვევა), სიმსივნეები, გულ-სისხლძარღვთა დაავადებები, ენდემური ჩიყვი, ნაწლავის ინფექციები, აგრეთვე ბრუცელოზი, ლეპტოსპიროზი, ჰელმინთოზები, მალარია, დიზენტერია, პოლიომიელიტი, მიკოზები და სხვ.; 1965 კეთრით დაავადების 10 ათ-ზე მეტი შემთხვევა აღირიცხა. ჯანდაცვას განაგებს სოცუზრუნველყოფისა და ჯანდაცვის სამინისტრო. 1966 საავადმყოფოების და საავადმყოფოს ტიპის სხვა დაწესებულებათა რიცხვი უდრიდა 3353 (მ. შ. 426 საერთო ტიპის, 28 ბავშვთა, 1719 სოფლის, 57 ფსიქიატრიული, 30 ტუბსაწინააღმდეგო, 37 სამშობიარო სახლი, 5 ლეპროზორიუმი და სხვ.). 1966 ა-ში იყო 31,8 ათ. ექიმი (1 ექიმი 713 მცხ-ზე), 11,5 ათ. კბილის ექიმი, 28,1 ათ. მედდა, 7092 ბებიაქალი. ექიმებს ამზადებს ა-ის უნ-ტების 9 სამედ. ფაკ-ტი (ყოველწლიურად დაახლ. 1900 ექიმს).

**სავეტერინარო საქმე.** სას.-სამ. ცხოველებში გავრცელებულია თურქული, ჯილეხი, ემფიზემატოზური კარბუნკული, ცხენის ენცეფალომიელიტი, ბრუცელოზი და სხვ. აღსანიშნავია აგრეთვე პიროპლაზმოზები, ლეპტოსპიროზი, წვრილი რქ. საქონლის ინფექციური აგალაქტია, ჰელმინთოზები და სხვ. ა-ში 2200 ვეტ. ექიმია (1966). მათ ამზადებს უნ-ტთა ვეტ. ფაკ-ტები; არის ზოონოზების, თურქულის, ცხოველთა პათოლოგიის ინ-ტები და სხვ. სამეცნ.-კვლ. დაწესებულებები. ვეტ. სამსახურს განაგებენ სოფ. მეურნ. და მესაქონლეობის სამინისტროები.

### X. განათლება, სამეცნიერო და კულტურულ-საგანმანათლებლო დაწესებულებანი

პირველი სკოლები ა-ში დააარსეს მისიონერებმა ესპ. კოლონიზაციის დასაწყისში (XVI ს.). 1844 გამოიცა კანონი სავალდებულო დაწყ. განათლების შესახებ. განათლების სისტემაზე დიდ გავლენას ახდენს კათოლ. ეკლესია. ყველა საფეხურზე ქალ-ვაჟთა ერთად სწავლებაა. სავალდებულოა უფასო სწავლება ბავშვებისათვის 6-იდან 14 წლამდე. არის კერძო სკოლებიც. წერა-კითხვის მცოდნეა მოსახლ. დაახლოებით 90%. განათლების სისტემის I საფეხურია სკოლამდელი დაწესებულებანი 3—6 წლის ასაკის ბავშვებისათვის. 6 წლიდან ბავშვები შედიან 7-წლიან დაწყ. სკოლაში. საშ. სკოლა ხუთწლიანია, შედგება ორი ციკლისაგან (3+2); პირველი ციკლი ზოგადსაგანმანათლებლოა, მეორე იყოფა კლასიკურ და რეალურ განყ-ებად. 1968 სკოლამდელ დაწესებულებებში იყო დაახლ. 177 ათ. ბავშვი, დაწყ. სკოლებში — 3480,5 ათ. მოსწ., ხოლო საშ. სკოლებში—887 ათ-ზე მეტი მოსწ. დაწყებითი სკოლების ბაზაზე მუშაობს 5—6-წლიანი პროფსკოლები. ა-ში არის 13 სახელმწიფო, 14 კერძო უნ-ტი, 3 უმაღლესი ტექნოლ. ინ-ტი, კონსერვატორია და სხვ. დიდი უნ-ტებია: ბუენოს-აირესის (1821), კორდოვის (1613), ლა-პლატის (1884) და სანტა-ფეს (1919). 1968 უმაღლეს სასწავლებლებში სწავლობდა 265,3 ათ. სტუდენტი.

კოლონ. პერიოდის განმავლობაში (XVI — XIX სს.) ა-ში მიმდინარეობდა

ცხრ. 3. — მრეწველობის პროდუქციის ძირითად სახეობათა წარმოება

| პროდუქციის სახეობანი | 1948 | 1960 | 1972 |
|---|---|---|---|
| ელექტროენერგია (მლნ. *კვტ. სთ*) | 4566 | 10459 | 20600 |
| ნავთობი (ათ. *ტ*) | 3323 | 8898 | 25,2[1] |
| ბუნებრივი აირი (მლნ. *მ*$^3$) | ... | 1383 | 6400[2] |
| ქვანახშირი (ათ. *ტ*) | ... | 175 | 675 |
| ფოლადი (ათ. *ტ*) | 122 | 277 | 1869 |
| გოგირდმჟავა (ათ. *ტ*) | 75 | 132 | 188[2] |
| ქაღალდი (გაზეთის ქაღალდის გარეშე) (ათ. *ტ*) | 111 | 159 | 605[3] |
| ავტომობილი (ათ. ცალი) | ... | 88,2 | 269 |

[1]მლნ. მ$^3$. [2]1971. [3]1970.

გეოგრ. გამოკვლევები. დამოუკიდებლობის მოპოვების შემდეგ (1816) ა-ში შეიქმნა მათ. და სამხ. ხელოვნების აკადემია (1816), ფიზ.-მათ. მეცნ. საზ-ბა (1822), მედ. მეცნიერებათა აკად. ბუენოს-აირესში (1822), XIX ს. II ნახ-ში და XX ს. დასაწყისში დაარსდა მთელი რიგი სამეცნ. დაწესებულებები. ა-ის სამეცნ. საზ-ბის ინიციატივით 1898-იდან რეგულარულად ტარდებოდა ლათ. ამერიკის მეცნიერთა კონგრესები. 1895 შეიქმნა ეროვნ. ტექ. ცენტრი.

I და II მსოფლიო ომებს შორის პერიოდის, II მსოფლიო ომისა და ომის შემდგომი წლების ხელსაყრელმა ეკონ. კონიუნქტურამ ხელი შეუწყო ა-ში ზუსტი და გამოყენებითი მეცნიერებების განვითარებას. შემდგომში (1958) შეიქმნა სამეცნ. და ტექ. გამოკვლევების ეროვნ. საბჭო, რ-იც უშუალოდ ექვემდებარება პრეზიდენტს. მეცნ. სხვადასხვა დარგში კვლევით მუშაობას ხელმძღვანელობს სამრეწვ. ტექნოლ. ეროვნ. ინ-ტი (1957), გეოლ. და სამთო საქმის ეროვნ. ინ-ტი (1963), აგრონ. და ვეტ. ეროვნ. აკადემია, მედ. მეცნ. ეროვნ. აკადემია. დიდი სამეცნ.-კვლ. დაწესებულებებია: ატომური ენერგიის ეროვნ. კომისია (1950), კოსმ. სივრცის კვლევის ეროვნ. კომისია (1960). 1958 ბუენოს-აირესში შეიქმნა იუნესკოს რეგიონალური მათ. ცენტრი ლათ. ამერიკის ქვეყნებისათვის. ა. მონაწილეობს მეზოსტრატოსფეროს, ანტარქტიკისა და სამხრ. პოლუსის გამოკვლევაში.

ა-ის ფილოს. აზრის განვითარებას ესპანეთიდან შემოსულმა სქოლასტ. ფილოსოფიამ მისცა დასაბამი (XVI —XVII სს.). XVIII—XIX სს-ში ვრცელდება სენსიმონიზმი, რ-ის საფუძველზე 1838 ყალიბდება ორგანიზაცია „ახალგაზრდა არგენტინა". XIX—XX სს. მიჯნაზე ვრცელდება პოზიტივიზმი, შემდგომ -- საბუნებისმეტყველო მეცნ. მატერიალიზმი, XX ს. დასაწყისში კი — ნეოკანტიანელობა, ნეოთომიზმი, ეგზისტენციალიზმი, „ცხოვრების ფილოსოფია" და სხვ. მარქსისტული იდეები ა-ში XIX ს. ბოლოს შემოვიდა, მაგრამ ფართოდ მხოლოდ ა-ის კომპარტიის დაარსების შემდეგ (1918) გავრცელდა.



მოხატული კერამიკული ჭურჭელი. ინდიელთა ხელოვნება.



ა. ვიგო. «ფაბრიკის დაპყრობა». ოფორტი. 1936.



საკურორტო ქალაქ მარდელ-პლატის ერთ-ერთი ცენტრალური ქუჩა.


ქ. სანტა-ფე. სან-ფრანსისკოს მონასტრის ეკლესია. 1680, ფასადი გადაკეთდა 1900.

ფილოს. მეცნ. ცენტრებია: ფილოს. ინ-ტი კორდოვაში (1934), სოც. და იურიდ. ფილოს. ა-ის ინ-ტი ბუენოს-აირესში (1938), ფილოს. ინ-ტი მენდოსაში (1943), სამართ. და სოც. მეცნ. აკად.,სოციოლოგიის ინ-ტი (1942) და სხვ.

ეკონ. აზრის ფორმირება ა-ში იწყება XIX ს. დასაწყისიდან. 1914 დაარსდა ეკონ. მეცნ. აკადემია, შემდგომ—ეკონ. გამოკვლევათა ინ-ტი (1960), ლათ. ამერიკის ინტეგრაციის პრობლემების ინ-ტი (1965) და სხვ.

ისტ. მეცნიერებას საფუძველი ჩაეყარა XIX ს. დასაწყისში. ისტ. კვლევის ცენტრებია: ისტ. დოკუმენტების ეროვნ. ბ-კა (1810), ეროვნ. არქივი (1821), ისტ. ეროვნ. მუზეუმი (1889), ისტ. ეროვნ. აკად. (1893) და სხვ.


ლ. დურსე. საცხოვრებელი სახლი ბუენოს-აირესში. 1934.

დიდი ბ-კებია: ეროვნ. ბ-კა (1810; 682 ათ-ზე მეტი ტ.), ბუენოს-აირესის უნ-ტის ბ-კა (870 ათ-ზე მეტი ტ.), ეროვნ. კონგრესის ბ-კა (1859; 300 ათ. ტ.). მუზეუმებია: საბუნებისმეტყველო მეცნ. მუზეუმი (1823), სამხატვრო მუზეუმი (1895), ისტ. მუზეუმი (1889), სარმიენტოს სახ. სასკოლო მუზეუმი (1910) — ყველა ბუენოს-აირესში, საბუნებისმეტყველო-ისტ. მუზეუმი მენდოსაში (1911) და სხვ.

## XI. ბეჭდვითი სიტყვა, რადიომაუწყებლობა, ტელევიზია

ა-ის მნიშვნელოვანი გაზეთებია: „რასონი“ („La Razón“, 1905-იდან, ტირაჟი 466 ათ. ც.), „კლარინი“ („Clarín“, 1945-იდან, ტირაჟი 343 ათ. ც.), „პრენსა“ („La Prensa“, 1869-იდან, ტირაჟი 255 ათ. ც.), „ნასიონი“ („La Nación“, 1870-იდან, ტირაჟი 285 ათ. ც.); აკპ ორგანოებია: გაზ. „ნუესტრა პალაბრა“ („Nuestra Palabra“, 1950-იდან), ჟურნალები „ნუევა ერა“ („Nueva Era“, 1949-იდან), „კუადერნოს დე კულტურა“ („Cuadernos de Cultura“, 1949-იდან). საინფორმაციო სააგენტოებია: კერძო — ახენსია ნოტისიოსა საპორიტი (Agencia Noticiosa Saporiti) და სახელმწიფო—ტელენოტისიოსა ამერიკანა (Telenoticiosa Americana). ა-ში მოქმედებს 70-ზე მეტი რადიოსადგური. დიდი რადიოსადგურები ბუენოს-აირესშია, მ. შ. „რადიო ნასიონალი“ (Radio Nacional). 50-იანი წწ-იდან ა-ში ვითარდება ტელევიზია. გადაცემები მიმდინარეობს 3 პროგრამით ესპ. ენაზე. ამჟამად ა-ში ჩამოყალიბებულია რადიომაუწყებლობისა და ტელევიზიის ეროვნ. საბჭო.


ქ. სალტის რატუშა (კაბილდო). დაიწყო 1676.

## XII. ლიტერატურა

ა-ის ლიტ-რა ესპანურენოვანია. ჩაისახა ესპანეთის მიერ ამ ქვეყნის კოლონიზაციის დაწყებიდან — XVI ს-იდან. ადგილ. მკვიდრთა—ინდიელთა ზეპირსიტყვიერება არ შემონახულა. პირველი ნაწარმოებები ასახავდნენ დაპყრობილ ქვეყანას, მის მკვიდრთა და კოლონიზატორთა ცხოვრებას. XVI—XVIII სს. მწერლობა ესპ. ლიტ-რის დიდ გავლენას განიცდიდა. XVIII ს-ში ევროპიდან შემოაღწია ფრანგ. განმანათლებლობის იდეებმა [კონკოლორკორვოს ფსევდონიმის მქონე უცნობი ავტორის თხზ. „ბრმა ფეხით მოსიარულეთა მეგზური“, 1773; მ. დე ლავარდენის (1754 — გ. დაახლ. 1810) პოეზია და დრამატურგია, დ. დე ასკუენაგას (1758—1821) იგავ-არაკები]. დამოუკიდებლობისათვის ბრძოლის პერიოდში (1810—26) განვითარდა რევ.-პატრ. კლასიციზმი [ვ. ლოპეს-ი-პლანესა (1785—1856), ე. დე ლუკა (1786—1824), ხ. კრუს ვარელა (1794—1839), ხ. კ. ლაფინურა (1797—1824)]. ბ. იდალგოს (1788—1822) პატრ. პოეზიამ დასაბამი მისცა არგენტ. ლიტ-რაში ე. წ. „გაუჩოს“ (მწყემსების) ზეპირსიტყვიერების გამოყენების ტრადიციას.

XIX ს. 30-იანი წწ-იდან დამკვიდრდა რევ. რომანტიზმი. ამ მიმართულებას სათავეში ედგა ე. *ეჩევერია;* მისი პოემა „ტყვე ქალი“ (1837) საეტაპო ნაწარმოებია ეროვნ. პოეზიის მხატვრული სრულყოფის გზაზე, ხოლო ნოველა „სასაკლაო“ (გამოქვეყნდა 1870) რეალისტური პროზის სათავედაა მიჩნეული. ხ. მ. გუტიერესის (1809—78) ნოველები „კაცი-ჭიანჭველა“ და „პატრიციების კაპიტანი“ (ორივე 1838) არგენტ. რომანტ. პროზის პირველი ნიმუშებია, ხოლო ხ. *მარმოლის* რომანი „ამალია“ (1855) არგენტ. პროზის პირველ ეროვნ. ნაწარმოებადაა აღიარებული. XIX ს. შუა წლებიდან ფართოდ გაიდგა ფესვი „გაუჩოს“ ლიტ-რამ [ხ. *ერნანდესი,* რ-ის ეპიკური პოემა „მარტინ ფიერო“ (ნაწ. 1—2, 1872—79) არგენტ. ლიტ-რის მწვერვალად ითვლება; ი. ასკასუბი (1807—75), ე. დელ კამპო (1834—80) და სხვ.].

XIX ს. II ნახ-იდან ა-ის ლიტ-რაში ფეხი მოიკიდა რეალიზმმა, რ-ის პირველი ეტაპი იყო ე. წ. „*კოსტუმბრიზმი*“ [პროზაიკოსები ლ. ვ. ლოპესი (1848—94), ე. ვილდე (1844—1913), პ. გრუსაკი (1848—1929), მ. კანე (1851—1905), პოეტები კ. გიდო-ი-სპანო (1827 — 1918), რ. გუტიერესი (1836—96) და სხვ.]. ხ. მიროს (ნამდვ. გვარი მარტელი, 1868 — 96) რომანი „ბირჟა“ (1890) კრიტ. რეალიზმის ერთ-ერთი პირველი ნიმუშია ა-ის ლიტ-რაში. რეალიზმის პოზიციებს ამტკიცებდა მ. უგარტეს (1878—1951), ხ. ს. ალვარესის (ფსევდ. ფრაი მოჩო, 1858—1903), რ. ხ. *პაიროს,* პოეტ ო. ვ. ანდრადეს (1841—82) შემოქმედებაც.

XIX—XX სს. მიჯნაზე ფართოდ გავრცელდა ნატურალიზმი და დეკადენტობა. პირველის წარმომადგენელია ე. კამბასერესი (1843—88), მეორისა — ლ. დიასი (1862—გ. წ. უცნობია), ე. ლარეტა (1875—1961) და სხვ. XX ს. 20-იან წწ. ა-ის ლიტ-რა მკვეთრად გაიყო ორ ჯგუფად: ე. წ. „ფლორიდის ჯგუფი“ (ლ. *ლუგონესი,* ხ. ლ. *ბორხესი,* უ. ვასტი, დ. 1883, და სხვ.) აგრძელებდა დეკადენტიზმის ხაზს ლოზუნგით „ხელოვნება ხელოვნებისათვის“, ხოლო „ბოედოს ჯგუფი“ (რ. არლტი, 1900—42; ა. იუნკე, დ. 1893, და სხვ.) ქადაგებდა „ხელოვნებას ცხოვრებისათვის“. რეალისტური ნაკადი და სოც. თემატიკა ამ პერიოდის ა-ის ლიტ-რაში ყველაზე მკაფიოდაა წარმოდგენილი ბ. *ლინჩისა* და მ. *გალვესის* პროზაში. 30-იანი წწ-იდან „მემარცხენე“ ფორმალისტურ პოეზიას გამოეყო პროგრესული ფრთა [რ. *გონსალეს ტუნიონი,* კ. კ. იტურბურუ (დ. 1902) და სხვ.].

40—50-იან წლებში, ერთი მხრივ ვითარდება დეკადენტური მიმდინარეობანი— ეგზისტენციალიზმი, „მაგიური რეალიზმი“ და სხვ., ვრცელდება უიმედობისა და ურწმუნოების განწყობილება (ე. საბატო, დ. 1909, ხ. ბიანკო, მ. მუხიკა ლაინესი, დ. 1910, ე. *მალეა,*). მათ უპირისპირდება პროგრესულ-რეალისტური მწერლობა, რ-ის წარმომადგენლები (მ. რ. ოლივერი, დ. 1900; ე. *აგოსტი,* ა. იუნკე, ე. ლ. *კასტრო,* ბ. ვერბიცკი, დ. 1907, ლ. გუდინიო კრამერი, დ. ვინიასი, კ. რუის დოდე, დ. 1901, ა. ვარელა, რ. ლარა, დ. 1913, ხ. ა. ფლორიანი, დ. 1924, ხ. ხ. მანაუტა და სხვ.) წინა პლანზე წამოსწევენ სოც. თემას და საზოგადოებრივ ურთიერთობათა რეალისტურ ასახვას. დრამატურგიაში ამ ხაზს აგრძელებენ ო. დრაგუნი, ა. კუსანი და სხვ.

*ლიტ.*: Historia de la literatura argentina, dir. por R. A. Arrieta, v. 1—5, B. Aires, 1958—59; «Estafeta literaria», 1967, № 379—380 (სპეც. ნომერი. ეძღვნება ა-ის ლიტ-რას).

## XIII. არქიტექტურა და სახვითი ხელოვნება

ა-ის მკვიდრი მოსახლეობა — ინდიელები კოლონიზაციამდე (XVI ს.) ამზადებდნენ გეომეტრიული ორნამენტით მორთულ მხატვრულ ქსოვილებს, ქვის, ხისა და თიხის საკულტო ქანდაკებებს, კერამიკას. ძველი არქიტ. ნაგებობების უმრავლესობა XVIII ს. ეკუთვნის. ძირითადად აშენებდნენ ალიზითა და ტკეპნილი თიხით. კოლონიზაციის პერიოდში გაშენდა ქალაქები (ბუენოს-აირესი, კორდოვა, სანტა-ფე) ქუჩების სწორკუთხა ქსლითა და მოედნებით. XX ს. 20-იან წწ. ფეხს იკიდებს თანამედროვე არქიტექტურა, იწყება ქ-ების ახლად დაგეგმარება, აგებენ ცათამბჯენებს, რკინაბეტონის ნაგებობებს. აშენდა საუნივერსიტეტო ქალაქი ტუკუმანში (არქიტ. ო. კამინოსი), ქ. სანტა-ფეს ცენტრი, სასტუმროები — მარდელ-პლატაში.

დამოუკიდებლობის მიღების შემდეგ (1816) ვითარდება სახვითი ხელოვნება. XX ს. დასაწყისში ა-ის სახვ. ხელოვნებამ განიცადა იმპრესიონიზმის გავლენა (პეიზაჟისტი ფ. ფადერი, მოქანდაკე რ. ირურტია). 1920—30-იან წწ. თავს იჩენს მოდერნისტული მიმდინარეობები: პრიმიტივიზმი (რ. სოლდი), კუბიზმი (ე. პეტორუტი), სიურრეალიზმი (რ. ფორნერი). პარალელურად ჩამოყალიბდა ეროვნ. სკოლა „ახალი რეალიზმი“ (ხ. კ. კასტანინო, ლ. ე. სპილიმბერგო, ა. ბერნი, ბ. კინკუელა მარტინი, ა. რ. ვიგო, ა. გიდო, ა. ბრიესი). 60-იან წწ. ვითარდება უახლესი ავანგარდისტული მიმართულებები „*პოპ-არტი*“, „კინეტიკური ხელოვნების“ აბსტრაქტული ფორმები და სხვ. (ხ. ლე პარკი, ა. ბერნი).

*ლიტ.*: Выставка современной графики Аргентины. Каталог, Л., 1958; Полевой В. М., Искусство стран Латинской Америки, М., 1967 (ბიბლიოგრ.); Bullrich F., Arquitectura argentina contemporànea, B. Aires, [1963].

## XIV. მუსიკა

თანამედროვე ა-ის ტერიტორიაზე მცხოვრებ ინდიელ ტომთა ყოფა-ცხოვრებაში დიდი ადგილი ეჭირა მუსიკას. მაღალ დონეზე იდგა ანდებში მცხოვრებ კეჩუას და სხვ. ტომთა თავისებური მუს. ხელოვნება; ლირიკული სიმღერები „იარავი“, საცეკვაო მელოდიები „უაინო“, მუს. საკ-

რავები (კენ̣ის ფლეიტა და სხვ.) დღემდეა შემორჩენილი.

ა-ის ხალხ. მუს. საწყისები ესპ. ხალხ. და ნაწილობრივ პროფ მუსიკიდან იღებს სათავეს. შემდგომში ა-ის კრეოლების მუს. განვითარებაზე მნიშვნელოვანი გავლენა მოახდინა ევრ. სხვა ქვეყნების მუს. ხელოვნებამაც. მიუხედავად ამ გავლენებისა, ა-ის მუსიკამ სპეციფ. რიტმი და ინტონაცია შეინარჩუნა.

ა-ის ეროვნ. მუს. სკოლა XIX ს. დასასრულიდან ჩამოყალიბდა. მისი მამამთავარია ა. ვილიამსი (დააარსა ბუენოს-აირესის კონსერვატორია). ეროვნ. საოპერო ხელოვნების შემქმნელები არიან ა. ბერუტი (ოპერა „პამპა", დაიდგა 1897) და ფ. ბოერო. თანამედროვე არგენტ. კომპოზიტორები არიან: კ. გუასტავინო, ხ. ხ. კასტრო, ხ. კ. პასი (ატონალიზმის მიმდევარი, ახალი მუსიკის ჯგუფის დამაარსებელი, 1944). მუსიკათმცოდნეობასა და ფოლკლორისტიკაში ნაყოფიერად მოღვაწეობს კ. ვეგი. ა-ის მუს. ცენტრია ბუენოს-აირესი (საოპერო თეატრი „კოლონი", დაარსდა 1908, ორი კონსერვატორია, სიმფ. ორკესტრი და სხვ.); კონსერვატორიები არის აგრეთვე კორდოვასა და ლა-პლატაში.

*ლიტ.*: Gesualdo V., Historia de la música en la Argentina, t. 1—3, B. Aires, 1961.

### XV. ბალეტი

ინდიელ ტომთა სარიტუალო ცერემონიალი ცეკვების თანხლებით სრულდებოდა. შემდგომში ა-ის ხალხ. ცეკვები ესპ. ქორეოგრაფიული კულტურის გავლენით ვითარდება; ამასთანავე იქმნება მწყემსების (გაუჩოს) ცეკვები—ესკონდიდო, პერიკონი და სხვ. XVIII—XIX სს. ცეკვებს იყენებდნენ დრამ. და მუს. თეატრების წარმოდგენებში—პანტომიმებში, ოპერებში. 1820 არგენტ. მსახიობმა ხ. კასკუვერტამ მოცეკვავე ა.კამპომაკესთან ერთად შექმნა საბალეტო დასი, რ-იც დგამდა ეროვნ. ცეკვებს (პირველი დადგმა — „ქალიშვილების ცეკვა", 1832). თეატრ „კოლონში" (ბუენოს-აირესი) XX ს. 20-იანი წლებიდან იდგმება ეროვნ. ბალეტები: კ. გაიტოს „ირუპეს ყვავილი" (1929), ე. ორტისის „კომეტა" (1932), ხ. იგლესიას ვილოუდას „ინდიელთა თარეში" (1943), ა. ხინასტერის „მამული" (1952) და სხვ. სხვადასხვა წლებში აქ მოღვაწეობდნენ მოწვეული ბალეტმაისტერები — გ. კიაქშტი, ა. ბოლმი, ბ. რომანოვი, მ. ფოკინი, ჯ. ბალანჩინი (ბალანჩივაძე), ლ. მიასინი, ს. ლიფარი, ა. მილოში და სხვ. საბალეტო სპექტაკლებს დგამს აგრეთვე „ცეკვის მეგობართა ასოციაცია" (1932-იდან) და თეატრ „სანმარტინის" დასი (1968-იდან).

### XVI. თეატრი

ინდიელთა ტომების ცეკვები და რიტუალები შეიცავდა თეატრ. ელემენტებს. 1783 ბუენოს-აირესში გაიხსნა მუდმივი თეატრი „კომედიის სახლი" („რანჩერია"). XVIII ს. აღმოცენდა მუს. კომედიის ეროვნ. ჟანრები: საინეტე, ტონადილი. 1804 ბუენოს-აირესში აშენდა თეატრი „მცირე (დროებითი) კოლისეო" (1838-იდან ეწოდება „არხენტინო"). 80-იან წლებში შეიქმნა რომანტიკული მელოდრამის ჟანრი, ე. წ. „გაუჩოს თეატრი", რ-ის გმირი იყო სოც. უსამართლობის მსხვერპლი მეჯოგემწყემსი.

XX ს. გამოჩენილი დრამატურგები არიან: ა. კუსანი, კ. გოროსტისა, ა. ბერუტი და სხვ. ბუენოს-აირესში მუშაობენ „დამოუკიდებელი თეატრები": „ელ პუებლო", „ლა მასკარა", „ფრაი მოჩო", კომერციული თეატრები: კომედიის ეროვნ. თეატრი, „არხენტინო", „ოდეონი" და სხვ. ა-ის თეატრის ცნობილი რეჟისორები და მსახიობები არიან: ა. ბოერო, პ. ასკინი, მ. სელა, ო. ფერანიო, ბ. სინხერმანი, ტ. მერელიო, ლ. სანდრინი, ფ. პეტრონე. ბუენოს-აირესში არსებობს თეატრის შემსწავლელი ეროვნ. ინ-ტი.

*ლიტ.*: Ordaz L., El teatro en el Rio de la Plata, B. Aires, 1946.

### XVII. კინო

ა-ში პირველი კინოგადაღებები 1897 დაიწყო. 1908 იტალ. რეჟისორმა მ. გალიომ თეატრის მსახიობთა მონაწილეობით გადაიღო პირველი მხატვრული ფილმი „დორეგოს დახვრეტა". რეჟისორ ხ. ა. ფერეირას ფილმმა „სიკვდილის ტანგო" (1917) დაუდო საწყისი მრავალრიცხოვანი კინოსურათების გამოშვებას, რ-თა სიუჟეტი პოპულარულ ცეკვა ტანგოს უკავშირდება. 1930 გამოვიდა პირველი ხმოვანი ფილმი. 30-იან წწ. მრავალმა არგენტ. პოეტმა და მწერალმა დაიწყო სცენარების წერა. გამოვიდა რეჟისორების: მ. სოფიჩის, ლ. დემარეს, უ. დელ კარილის, რ. ვინიოლი ბარეტოს ფილმები. პოპულარ. მსახიობები არიან: ე. მუინიო, ნ. მარშალი, ფ. პეტრონე, ტ. მერელიო, ა. ბენსე, ლ. ტორესი და სხვ. 50—60-იანი წწ. ა-ის კინემატოგრაფიაში მოვიდა რეჟისორთა ახალი თაობა: რ. კუნი, რ. მუხიკა, ლ. ტორე ნილსონი, დ. მინიტი.

ა-ის დიდი კინოფირმებია: „არხენტინა სონო ფილმსი" და „კონტრაკუადრო". ბუენოს-აირესში არის კინოხელოვნებისა და კინომეცნიერების აკადემია (1941-იდან), ეროვნ. კინემატოგრაფიის ინ-ტი (1959-იდან). 60-იანი წწ. პოპულარული კინომსახიობები არიან: ლ. სანდრინი, ა. ალკონი, ფ. ლუპი, კ. ესტრადა, ლ. ლებლანკი, გ. ბორხესი, ვ. ლაგო, ე. ვაინერი, ი. სარლი.

*ლიტ.*: Di Nubila D., Historia del cine argentino, v. 1—2, B. Aires, 1960.

რუკა—იხ. ჩანართი, გვ. 528. ილუსტრაცია—იხ. ჩანართი I-II, გვ. 560—561.

**არგენტინელები,** ერი, არგენტინის ძირითადი მოსახლეობა. რაოდენობა 20 მლნ. კაცი (1970). ენა — ესპანური (ახასიათებს ადგილ. გრამატ. და ფონეტ. თავისებურებები). რელიგია — კათოლიკობა. ა. უმთავრესად ესპანელების, აგრეთვე ევრ. სხვა ქვეყნებიდან გადმოსახლებულთა შთამომავლები არიან. ა-ის ეთნ. ერთობის ჩამოყალიბებაში მონაწილეობდნენ ინდიელებიც (მთისწინა ოლქებში, სადაც ესპანელები შეხვდნენ მშვიდობიან მიწათმოქმედ აბორიგენებს). XIX ს. II ნახევარში მუშახელის სიმცირის გამო, არგენტინას იმიგრანტთა — ძირითადად იტალიელთა, ესპანელთა (უცხოელთა 80%), ფრანგთა, აგრეთვე მეფის რუსეთიდან გადახვეწილ ებრაელთა, ლიტველთა, უკრაინელთა დიდი ტალღა მიაწყდა. არგენტ. ერის ჩამოყალიბების პროცესი ძირითადად XX ს. დასაწყისში დასრულდა.

*ლიტ.*: Народы Америки, т. 2, М., 1959.

**არგენტინის კომუნისტური პარტია** (აკპ) (El Partido Comunista de Argentina), დაარსდა ბუენოს-აირესში 1918 იანვ. არგენტ. სოციალ. პარტიის მემარცხენე ფრთის წარმომადგენელთა ყრილობაზე ინტერნაც. სოციალ. პარტიის (ისპ) სახელწოდებით (დამაარსებლები ლ. რეკაბარენი, ვ. კოდოვილია, ა.კუნი, რ. გიოლდი და სხვ.). 1919 აპრილში შედგა ისპ II ყრილობა, რ-მაც მიიღო გადაწყვეტილება გამოსულიყო II ინტერნაციონალიდან და შეერთებოდა კომინტერნს. 1920 პარტია კომინტერნში მიიღეს და მას აკპ ეწოდა. არსებობის მანძილზე აკპ-მ აღმოფხვრა თავის რიგებში მემარჯვენე და მემარცხენე გადახრები, განმტკიცდა ორგანიზაციულად და პოლიტიკურად.

1928 აკპ-ის VIII ყრილობამ განსაზღვრა არგენტ. მომავალი რევ. ხასიათი, როგორც ბურჟ.-დემოკრ., აგრარული და ანტიიმპერიალ. რევოლუციისა.

1930—45 წწ. აკპ იატაკქვეშეთში იმყოფებოდა. შემდეგ სულ უფრო იზრდებოდა მისი გავლენა, რის გამოც ქვეყნის მმართველმა წრეებმა 1959 იგი კანონგარეშე გამოაცხადეს. 1966 სახელმწ. გადატრიალების შემდეგ მიღებულმა ანტიკომუნისტურმა კანონმა (1967) „კომუნიზმისაგან თავდაცვის შესახებ" აკრძალა აკპ. იატაკქვეშეთის პირობებში ჩატარდა პარტიის XII (1963) და XIII (1969) ყრილობები, რ-ებზეც წამოყენებულ იქნა მასების საბრძოლველად დარაზმვის, სახალხო დემოკრ, მთავრობის შექმნის ლოზუნგები. 1973 მარტში არგენტინაში აღდგა მმართველობის კონსტიტუციური ფორმა, გაუქმდა რეპრესიული დეკრეტები და მაისიდან აკპ იატაკქვეშეთიდან გამოვიდა.

აკპ მონაწილეობდა კომუნისტური და მუშათა პარტიების 1957, 1960, 1969 მოსკოვის თათბირებში და მოიწონა მათ მიერ მიღებული დოკუმენტები. 1973 აგვისტოში ჩატარდა აკპ-ის XIV ყრილობა.

პარტია აგებულია დემოკრ. ცენტრალიზმის პრინციპებზე. აერთიანებს 100 ათ. წევრს, რ-თა 63% მუშებია. უმაღლესი ორგანოა ყრილობა. ყრილობებს შორის საქმიანობას წარმართავს ცკ, რ-იც ირჩევს აღმასრ. კომიტეტს და პოლიტ. სამდივნოს. გენ. მდივანია ხ. *არნედო ალვარესი*.

აკპ-ის ბეჭდვითი ორგანოებია გაზეთი „ნუესტრა პალაბრა" („Nuestra Palabra") და თეორ. ჟურნ. „ნუევა ერა" („Nueva Era"). *გ. ბოლოთაშვილი.*



საცხოვრებელი სახლის პორტალი. ქ. სალტა. 1762.

**არგენტინის ქვაბული,** ფსკერის დადაბლება ატლანტის ოკ. სამხრ.-დას. ნაწილში, სამხრ. ამერ. კონტინენტურ კალთას, სამხრ. ატლანტის ქედს, რიუ-გრანდის პლატოსა და სამხრ. ანტილის ქედის ჩრდ. ნაწილს შორის. მაქს. სიღრმე 6213 *მ*. გრუნტი — გლობიგერინებიანი ლამი და წითელი თიხები.

**არგენტიტი** (ლათ. argentum — ვერცხლი), ვერცხლის კრიალა, მინერალი. ქიმ. შედგენილობა — $Ag_2S$, შეიცავს 87,1% Ag, 12,9% S, ზოგჯერ Cu, Pb და სხვა მინარევს. კრისტალდება კუბურ სინგონიაში, ტყვიისფერია, არაგამჭვირვალე, დაჰკრავს ლითონის ელვარება. სიმაგრე მინერალოგიური სკალით—2—2,5. სიმკვრივე 7200—7400 *კგ/მ³*. აქვს ჭედადობის დიდი უნარი, არასრული ტკეჩადობა კუბის და რომბდოდეკაედრის გასწვრივ. ვერცხლის ერთ-ერთი მთავარი მინერალია. გვხვდება ჰიდროთერმულ საბადოებში; აშიერკავკ. ზოგიერთ პოლიმეტალურ საბადოში. საზღვარგარეთ კონგსბერგის (ნორვეგია), საკატეკასის, პაჩუკის (მექსიკა), ფრაიბერგის (გდრ) საბადოებში.



არგენტიტი. კრისტალის ფორმა.

**არგენტომეტრია,** რაოდენობითი ანალიზის მეთოდი, რ-იც დაფუძნებულია აზოტმჟავა ვერცხლის ტიტრიანი ხსნარის გამოყენებაზე. იხ. *ტიტრიმეტრიული ანალიზი.*

**არგენტორატუმის ბრძოლა,** რომაელებსა და *ალემანებს* შორის 357 აგვ. არგენტორატუმთან (რომაელთა სამხ. კოლონია მდ. რაინის მარცხ. ნაპირზე; ახლანდ. სტრასბურგი). თითოეულს დაახლ. 13 ათ. მეომარი ჰყავდა. მარცხ. ფლანგზე რომაულმა ლეგიონებმა დაამარცხეს მტრის ქვეითი ძალები, მაგრამ იმავდროულად ალემანთა კავალერიამ კნოდომარის სარდლობით უკუაქცია მარჯვ. ფლანგზე მოწინააღმდეგის ცხენოსნები და გვერდიდან შეუტია ლეგიონებს. ამ გადამწყვეტ ჟამს რომაელთა მთავარსარდალმა იულიანემ (შემდგომ იმპერატორმა) კონტრშეტევაზე წაიყვანა ბრძოლიდან ოტებულნიც და მარქაფაში მყოფნიც. ალემანთა კავალერია ორმხრივ შეტევაში მოჰყვა. 6 ათ. ალემანი მოკლეს, ბევრი რაინში დაიხრჩო. კნოდომარი მცველებითურთ ტყვედ ჩავარდა. *ლ. სანიკიძე.*

**არგვეთა,** სოფელი ზესტაფონის რ-ნში (ქვედა საქარის სოფსაბჭო), მდ. ყვირილის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 120 *მ*, ზესტაფონიდან 7 *კმ;* რკინიგზის სადგური.

მევენახეობის საბჭ. მეურნ., ღვინის ქ-ნა. საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, ბ-კა, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**არგვეთი,** ისტ. პროვინცია დას. საქართველოში, ძვ. ქართ. მწერლობაში მ ა რ გ ვ ე თ ი ს სახელითაც არის ცნობილი. ლეონტი მროველის (XI ს.) მიხედვით, ა. მოიცავდა ტერიტ. ლიხის ქედიდან რიონამდე და რაჭის მთებიდან ფერსათის მთებამდე, ე. ი. ახლანდ. ორჯონიკიძის, საჩხერის, ზესტაფონის, თერჯოლის, მაიაკოვსკისა და ტყიბულის რ-ნებისა, ტყიბულისა და ჭიათურის საქალაქო საბჭოების ტერიტორიას.

ა. საერისთავო ქვეყანა იყო. ქართ. ისტ. წყაროების მიხედვით, აქ ჯერ კიდევ ქართლის პირველ მეფეს ფარნავაზს დაუსვამს ერისთავი, მასვე აუგია შორაპნისა და დიმის ციხეები. ვახტანგ გორგასალის დროს ა. თაკვერსაც მოიცავდა. VIII ს. 30-იან წლებში ა-ის მთავრები იყვნენ *დავითი და კონსტანტინე*. IX ს-ში ა-ის ერისთავად დადგენილი აფხაზთა უფლისწულის დემეტრეს რეზიდენცია ჩიხაში ყოფილა. XI ს. I ნახ-ში ა-ის ერისთავებად იხსენიებიან ხურსი და გიორგი. ა-ში იყო შუა საუკ. ერთ-ერთი მძლავრი ფეოდ. გვარის, *ბაღვაშების* (ბაღუაშების). მამული. უკანასკნელი ბაღვაშის, რატის, სიკვდილის შემდეგ (1103) დავით აღმაშენებელმა მათი მამული გელათის მონასტერს შესწირა. XII—XIII სს-ში ა-ის ერისთავებად ამანელისძენი ჩანან. გვიანდ. ფეოდ. ხანაში ა-ის ტერიტორიაზე ჩამოყალიბდა სათავადოები: საწერეთლო, სააბაშიძეო, საჩხეიძეო და სამხეიძეო.

ა-ში ძირითადად მევენახეობა და მესაქონლეობა იყო განვითარებული. მოიპოვებოდა და მუშავდებოდა სპილენძი, რკინა, ვერცხლი. ა-ში უმნიშვნელოვანესი ციხეები იყო: შორაპანი, სკანდა, სვერი, ჩიხა, მუხური და სხვ. საეკლ. ნაგებობათაგან აღსანიშნავია უბისისა და ჯრუჭის მონასტრები (ეს უკანასკნელი ხურსი ერისთავმა საგვარეულო სამარხად ააგო X—XI სს. მიჯნაზე), ტაბაკინი და კაცხის ტაძარი, აგებული 1010—1014 ბაღვაშების საგვარეულო სამარხად.

*წყარო*: ვ ა ხ უ შ ტ ი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973.

*ლიტ.*: ბ ე რ ძ ე ნ ი შ ვ ი ლ ი ნ., საქართველოს ისტორიის საკითხები, წგნ. 1, თბ., 1964; ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 2, თბ., 1965; ჯ ა ნ ა შ ი ა ს., შრომები, [ტ.] 2, თბ., 1952.




**არგვეთი,** სოფელი საჩხერის რ-ნში, იმერეთის მაღლობზე, მდ. ლაშურის (ყვირილის შენაკადი) მარცხ. ნაპირზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., ბახიოთი, იტავაზა, იცქისი, მახათაური, სავანე, შალაური, ცხამი). ზ. დ. 600 *მ*, საჩხერიდან 7 *კმ*. ვ. ლენინის სახ. კოლ-ბა (მევენახეობა). საშ. სკოლა, საბავშვო ბაგა-ბაღი, კულტსახლი (კინოდანადგარი), ბ-კა, საყოფაცხოვრებო მომსახურების კომბინატი, საავადმყოფო, ამბულ., აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა, შუა საუკ. ოქონის ეკლესია. ა-ში, მდ. ლაშურის მარცხ. ნაპირზე, 1936—64 არქეოლოგებმა გათხარეს (რ. აბრამიშვილი) ადრინდ. ბრინჯაოს ხანის (ძვ. წ. III ათასწლ.) სამოსახლო ბორცვი. აღმოჩენილია ნაგებობათა ბათქაშით შელესილი ძელური კედლები, თიხატკეპნილი იატაკები, წრიული მოყვანილობის კერები, ე. წ. მტკვარ-არაქსის კულტურისათვის დამახასიათებელი თიხის ჭურჭელი, ლითონის ჩამოსასხმელი ყალიბის ნატეხი, ირმის რქისაგან დამზადებული მიწის დასამუშავებელი პრიმიტ. იარაღი, კაჟის ნამგლის პირები, ორფრთიანი, ყუნწიანი კაჟის ისრისპირები, კერის თიხის მოდელი და სხვ. ბორცვი დასახლებული ყოფილა გვიანდ. ბრინჯაოს ხანაშიც (ნაპოვნია ფოთლისებრი სატევრები). აღმოჩენილია აგრეთვე I—III სს. ორმოსამარხები, ხელფეხმოკეცილ მიცვალებულებს ჩატანებული აქვთ გამომწვარი თიხის ხელადები, პასტის მძივები, ბრინჯაოს მშვილდსაკინძები, საყურეები, ფრინველის გამოსახულებიანი საკიდები, აბზინდები, რ-ებზეც ფანტასტ. ცხოველებია გამოსახული და სხვ. გათხრის დროს აღმოჩენილია აგრეთვე ფეოდ. ხანის ციხე-დარბაზი, ეკლესია, საცხოვრ. და სამეურნეო შენობები (მარცვლეულის შესანახი ხაროები, მარნები). ძეგლის ზედა ქრონოლ. საზღვარია XIII ს.

*რ. აბრამიშვილი. დ. სვანიძე.*

**არგვეთი,** გ ა მ ო ღ მ ა ა რ გ ვ ე თ ი, სოფელი საჩხერის რ-ნში (გორისის სოფსაბჭო). ზ. დ. 620 *მ*, საჩხერიდან 8 *კმ*. ვ. ი. ლენინის სახ. კოლ-ბა (მევენახეობა). რვაწლ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, ამბულ., აფთიაქი.

**არგვეთის საერისთავო,** იხ. სტ. *არგვეთი* (ისტ. პროვინცია).

**არგვიცი,** სოფელი სამხრ. ოსეთის აო ცხინვალის რ-ნში (ბერულის სოფსაბჭო), მდ. პატარა ლიახვის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 1010 *მ*, ცხინვალიდან 4 *კმ*. ერედვის მებოსტნეობა-მერძევეობის საბჭ. მეურნეობა. დაწყ. სკოლა, საშ. სკოლა სოფ. ერედვში (უშუალოდ ესაზღვრება), ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი).

**არგილითი** (ბერძნ. argillos — თიხა და lithos—ქვა), დანალექი ქანი. წარმოიქმნება თიხის დიაგენეტური და ეპიგენეტური დეჰიდრატაციით და გამკვრივებით. ქიმ. და მინერალოგიური შედგენილობით არ განსხვავდება თიხისაგან. თიხაზე უფრო მაგარია და წყალში არ იხსნება. დამახასიათებელია ნაოჭა სისტემებისათვის, სადაც ტექტონ. დაძაბულობა ხელს უწყობდა თიხიან ნალექთა ა-ებად გარდაქმნას.

**არგინინი,** α-ა მ ი ნ ო - σ - გ უ ა ნ ი - დ ი ნ ვ ა ლ ე რ ი ა ნ ი ს მ ჟ ა ვ ა,

$$\begin{matrix} NH_2 \diagdown & \\ & C{-}NH(CH_2)_3NH_2CHCOOH, \\ NH \,/\!\!/ & \end{matrix}$$

დიამინოკარბონის *ამინომჟავაა*, რ-ის. მოლეკულა, ამინოჯგუფის გარდა, შეიცავს ამიდინის ჯგუფს ($NH_2-C=NH$). ა-ის უფერული, წყალში ხსნადი კრისტალები ფუძე თვისებისაა. მოლ. მასა — 174,3. ა. მონაწილეობს *ნუკლეინის მჟავებისა* და თითქმის ყველა მცენარეული და ცხოველური ცილის სინთეზში; უჯრედის ბირთვის ზოგი მარტივი ცილა (პროტამინები) 80%-მდე ა-ს შეიცავს. ფერმენტ არგინაზის გავლენით და აგრეთვე ტუტოვანი ჰიდროლიზის დროს ა. იშლება *ორნითინად* და *შარდოვანად*. ეს რეაქცია მნიშვნელოვან როლს ასრულებს ძუძუმწოვართა ღვიძლის უჯრედებში შარდოვანას წარმოქმნაში.

**არგინუსის ბრძოლა,** ბრძოლა არგინუსის კ-ებთან ეგეოსის ზღვაში (კ. ლესბოსის სამხრ.-აღმ.) ძვ. წ. 406 სექტ. სპარტელებსა და ათენელებს შორის. პელოპონესის ომის (ძვ. წ. 431—404) დროს სპარტელმა კალიკრატიდამ 140 ტრიერით დაამარცხა ათენელი სტრატეგოსის კონონის ფლოტი (70 ტრიერი, აქედან ათენელებმა 30 ტრიერი დაკარგეს) და ჩაკეტა მიტილენეს (კ. ლესბოსი) ნავსადგურში. ათენმა მოკლე ხანში შექმნა ახალი ფლოტი (150 ხომალდი) და ა. ბ-ში დაამარცხა სპარტელები. ბრძოლაში დაიღუპა კალიკრატიდა. ამ გამარჯვებით ათენმა კვლავ დაიბრუნა ჰეგემონია ზღვაზე.

**არგიროზი** (ბერძნ. argyros — ვერცხლი), ა რ გ ი რ ი ა, კანში, ლორწოვან გარსებსა და შინაგანი ორგანოების ქსოვილებში ვერცხლის მარილების დაგროვების შედეგად განვითარებული შავი ან რუხი ფერის პიგმენტაცია. პროფ. ა. გვხვდება ვერცხლის მაღაროს მუშებს შორის, მედიკამენტური ჩნდება აზოტმჟავა ვერცხლის პრეპარატების ხანგრძლივად მიღების შედეგად. ა. არ იწვევს ადგილ. ანთებას და საერთო ინტოქსიკაციას.

**არგიროპულო** პერიკლე ემანუილის ძე [12 (24). VII. 1839 — 18 (30). XII. 1862], რუსი რევოლუციონერი, წარმოშობით ბერძენი. 1859-იდან „ყაზანის სტუდენტთა ბიბლიოთეკის" წრის მონაწილე. 1860—61 პ. *ზაიჩნევსკისთან* ერთად ხელმძღვანელობდა სტუდენტთა წრეს, რ-იც თარგმნიდა და ავრცელებდა აკრძალულ წიგნებს (ლ. ფოიერბახს, ა. გერცენს, ნ. ოგარიოვს და სხვ.), მასწავლებლობდა *საკვირაო სკოლებში*, სადაც ეწეოდა რევ. პროპაგანდას. 1861 წ. 22 ივნ. დააპატიმრეს, დაკითხვებზე გამოიჩინა სიმტკიცე, არ ფარავდა თავის შეხედულებებს. გარდაიცვალა განაჩენის გამოცხადებამდე.

**არგიშთი I,** *ურარტუს* მეფე (ძვ. წ. 786—764), *მენუას* ძე. მის დროს ურარტუ წინა აზიის უძლიერეს სახელმწიფოდ გადაიქცა. დიდი წარმატებები მოიპოვა ა. I-მა ასურეთთან ბრძოლაში, აგრეთვე ჩრდ. სირიის, ურმიისპირა რ-ნისა და სამხრ. ამიერკავკ. დასაუფლებლად გამართულ ომებში. ა. I-ის დროს ამიერკავკასიაში, არარატის ველზე, ააგეს დიდი ურარტული ციხე-ქალაქები ერებუნი (ახლანდ. არინ-ბერდი) და არგიშთიხინილი. ა. I-ის დროს დაიწყო სევანისპირა რ-ნების დაპყრობა. ჩვენამდე მოაღწია ა. I-ის სახელით შედგენილმა მრავალმა ურარტულმა წერილობითმა ძეგლმა, მ. შ. ვანის კლდეზე ამოკვეთილმა მატიანის ხასიათის წარწერამ.

*ლიტ.*: მ ე ლ ი ქ ი შ ვ ი ლ ი გ., ურარტუ. ნარკვევი ქართველი ხალხის წინაპრების ისტორიიდან, თბ., 1951; მ ი ს ი ვ ე, Древневосточные материалы по истории народов Закавказья, ч. 1 — Наири-Урарту, Тб., 1954; м и с и в е, Урартские клинообразные надписи, М., 1960; П и о т р о в с к и й Б. Б., Ванское царство (Урарту), М., 1959.

*გ. მელიქიშვილი.*

**არგიშთიხინილი,** ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი ურარტული ცენტრი სამხრ. ამიერკავკასიაში, მდებარეობდა მდ. არაქსის მარცხენა ნაპირზე, ახლანდ. სომხ. სსრ ჰოქტემბერიანის რ-ნში. ქალაქი დააარსა ურარტუს მეფე *არგიშთი I-მა* დაახლ. ძვ. წ. VIII ს. 70-იან წწ. დაპყრობილ აზაის ქვეყნის ტერიტორიაზე. ცნობა დაცულია არგიშთი I-ის მატიანეში. ა-ის მიდამოებში აღმოჩენილი ურარტული ლურსმული წარწერები მოგვითხრობენ, რომ ურარტუს მეფეებს დაუპყრიათ არარატის ველი, აუგიათ

ციხესიმაგრე, სასახლეები და ტაძრები, გაუყვანიათ არხები, გაუშენებიათ ბაღ-ვენახები. ა. ურარტელთა მნიშვნელოვანი სამეურნეო ცენტრი უნდა ყოფილიყო. ამჟამად ა-ის ტერიტორიაზე მიმდინარეობს არქეოლ. გათხრები. აღმოჩენილია ბრინჯაოს, რკინისა და თიხის ნივთები. ძვ. წ. IV ს-ში ა-ის ადგილზე აშენდა ქალაქი *არმავირი*.

*ლიტ*.: Мартиросян А. А., Аргиштихинили, Ер., 1974. *გ. მელიქიშვილი*.

**არგნოსანი,** მოხელე გაერთიანებულ ფეოდ. საქართველოში. ასრულებდა საპოლიციო ხასიათის ფუნქციებს. არგანი (საბჯენი ჯოხი) მისი სამოხელეო ნიშანი იყო. საქართვ. სამეფო-სამთავროებად დაშლის შემდეგ ა-ს ხელჯოხიანს ან ხელარგნოსანს უწოდებდნენ.

**არგონავტების თქმულება,** საქართველოსთან დაკავშირებული ერთ-ერთი უძველესი ბერძნ. მითი. წარმოშობით წინ უსწრებს ტროისა და თებეს ციკლთა ცენტრ. ელინურ თქმულებებს და შექმნილი უნდა იყოს ძვ. წ. II ათასწლ. I ნახევარში. თქმულებაში ორი ძირითადი ნაწილია: ამბავი ფრიქსესა და ჰელესი და ამბავი იასონისა და მედეასი. ორქომენოსის მეფის ათამანტის ძესა და ასულს — ფრიქსესა და ჰელეს — დედინაცვლის ვერაგობისაგან დასახსნელად დედამ, ქალღმერთმა ნეფელემ, ცით მოუვლინა ოქროსმატყლიანი ვერძი. ვერძმა და-ძმა ზურგზე შეისხა და გაფრინდა. როცა ეგეოსის ზღვისა და პროპონტიდის (მარმარილოს ზღვის) სრუტეს მიუახლოვდნენ, ჰელე წყალში ჩავარდა. ამ ადგილს ჰელესპონტი ანუ ჰელეს ზღვა ეწოდა. ვერძმა ფრიქსე შავი ზღვის ნაპირზე მდებარე *აიაში* ანუ კოლხეთში მიიყვანა. კოლხთა მეფემ, ჰელიოსის ძემ აიეტმა, ფრიქსე სასახლეში შეიფარა და ცოლად შერთო უფროსი ასული ქალკიოპე. ვერძი ღმერთებს შესწირეს მსხვერპლად, ხოლო მისი ოქროსმატყლიანი ტყავი ანუ ოქროს საწმისი მდ. ფასისის (რიონის) ნაპირას, არესის ჭალაში დიდ მუხაზე ჩამოკიდეს და მცველად გველეშაპი მიუჩინეს.

თესალიის (იოლკოსის) მეფემ პელიამ თავის ძმისწულს იასონს სამემკვიდრეო ტახტის მისაღებად აია-კოლხეთს გამგზავრება და ოქროს საწმისის ჩამოტანა დააკისრა. იასონმა ააგო ორმოცდაათხოფიანი ხომალდი „არგო", ჩასხა შიგ ელადის რჩეული ვაჟკაცები და პონტოს ევქსინოსაკენ (შავი ზღვისაკენ) გაემართა. ხანგრძლივი ცურვის შემდეგ „არგო" ფასისის შესართავს მიადგა. არგონავტები მდინარეს აღმა აჰყვნენ და კოლხთა გამგებლის აიეტის ციხე-სიმაგრეს კუტაიას (ქუთაისს) მიადგნენ.

აიეტმა ოქროს საწმისის სანაცვლოდ იასონს უმძიმეს დავალებათა შესრულება მოსთხოვა. იასონს შემწედ აღმოუჩნდა აიეტის გრძნეული ასული მშვენიერი მედეა, რ-საც ელადელი ჭაბუკი დანახვისთანავე შეუყვარდა. მედეას დახმარებით იასონმა ადვილად აღასრულა აიეტის ყველა დავალება, წაიღო ოქროს საწმისი და მედეაც წაიყვანა. სამშობლოში იასონმა უღალატა მედეას და კორინთის მეფის ასული შეირთო. მედეამ სასტიკად იძია შური იასონზე. თქმულების უძველეს ვერსიათა მიხედვით, მედეამ ჯადო-წამლებით მოაკვდინა კორინთის მეფე კრეონტი და მისი ასული, ხოლო იასონისაგან შეძენილი ორი შვილი ჰერას ტაძარში დამალა. შემდგომ ხანებში შექმნილი ვარიანტის მიხედვით, მედეამ იასონზე შურის საძიებლად საკუთარი შვილებიც დახოცა.

ა. თ-ში, რ-ის ვერსიებიც ძვ. ბერძნ. და ლათ. წერილობითი წყაროებით არის მოღწეული, ერთმანეთისაგან საკმაოდ დაშორებულ დროთა დანაშრევებია წარმოდგენილი. მაგრამ ყველა ფენისა და ვერსიის მთავარი მოტივი ყოველთვის იყო აია-კოლხეთი. ანტ. ხანის ბერძენ ავტორებს ეჭვი არ ეპარებოდათ თქმულების სინამდვილეში და მისი აღმოცენების მიზეზებს ისტ.-სოც. ასპექტში ეძიებდნენ.

საისტ., არქეოლ. და ფილოლ. ძიებათა შედეგად ა. თ-ში მეცნიერებისათვის საყურადღებო და სინამდვილის ამსახველი მრავალი ფაქტი დადასტურდა.

ა. თ-ის წერილობით წყაროებში ძვირფასი მასალაა დაცული ქართვ. ტომთა დას. გაერთიანების — აიას ანუ კოლხეთის შესახებ, მის დიდებასა და ბრწყინვალებაზე. გადმოცემულია ცნობები ძველ ქართვ. ტომთა ეთნოგენეზის, მათი დიდ ტერიტორიაზე გავრცელების, ცხოვრების პირობების, პანთეონისა და სხვ. შესახებ. აპოლონიოს როდოსელის (ძვ. წ. III ს.) „არგონავტიკაში" პირველადაა მოხსენიებული მსოფლიოს ერთ-ერთი უძველესი ქალაქი კუტაია (ქუთაისი), დამოწმებულია კოლხეთის სხვა გეოგრ. პუნქტები.

ა. თ. ანტიკური ხანის მწერლობის დაუშრეტელ წყაროდ იქცა. არ დარჩენილა ამ ეპოქის არათუ მწერლობის დარგი, არამედ. საერთოდ, ხელოვნ. არც ერთი სფერო, რ-საც ეს თქმულება მთლიანად ან ცალკე ეპიზოდად არ დაემუშავებინოს. ანტ. ეპოქის ჩვენამდე მოღწეულ ძეგლთაგან ა. თ-ის ლიტ.-მხატვრული დამუშავების თვალსაზრისით უმთავრესია: *ჰომეროსის* „ილიადა" და „ოდისეა", *პინდარეს* „IV პითიური ეპინიკი", *ევრიპიდეს* „მედეა", *აპოლონიოს როდოსელის* პოემა „არგონავტიკა" და რომაელი პოეტის ვალერიუს ფლაკუსის „არგონავტიკა".

*ლიტ*.: ლორთქიფანიძე ო., ანტიკური სამყარო და ძველი კოლხეთი, თბ., 1966; ურუშაძე ა., ძველი კოლხეთი არგონავტების თქმულებაში, თბ., 1964. *ა. ურუშაძე*.

**არგონავტი** (Argonauta argo), *თავფეხიანების* ერთ-ერთი სახეობა. გავრცელებულია ხმელთაშუა ზღვაში. დედალი მამალზე ბევრად დიდია, აქვს ცრუ ნიჟარა, რ-იც მამალს არ გააჩნია. ნიჟარა წარმოიქმნება ლაპოტების მიერ გამოყოფილი განსაკუთრებული ნივთიერებისაგან. მასში ა. ინახავს კვერცხებს ნაშიერების გამოჩეკამდე. *ა. ჯანაშვილი*.


არგონავტი.

**არგონი** (ლათ. Argon), Ar, მენდელეევის პერიოდული სისტემის VIII ჯგ. ქიმ. ელემენტი, განეკუთვნება *ინერტულ აირებს;* ატ. ნომერი 18, ატ. მასა 39,948. ჩვეულებრივ პირობებში უფერო და უსუნო აირია. 1894 ჯ. რელეიმ და უ. რამზაიმ ა. გამოყვეს ჰაერის აზოტისაგან. ქიმიურად ინერტულია (ბერძნ. Argos — უმოქმედო). უკანასკნელ ხანს ინერტულ აირებს განიხილავენ როგორც VIII ჯგუფის მთავარი ქვეჯგუფის ელემენტებს. ა. გვხვდება მხოლოდ თავისუფალ მდგომარეობაში. ა-ის მოცულობითი კონცენტრაცია ჰაერში 0,93%-ია. ატმ. ა. შედგება სამი სტაბილური იზოტოპისაგან: $^{36}Ar$ (0,337%), $^{38}Ar$ (0,063%) და $^{40}Ar$(99,600%). ხელოვნურად მიღებული ა-ის რადიოაქტიური იზოტოპებიდან რადიოაქტიურ ინდიკატორად ყველაზე გამოსადეგია $^{37}Ar$, რ-ის ნახევარდაშლის პერიოდი 35,0 დღეა. ა-ის $t_{დუღ}$ —185,9°C; $t_{დნ}$ —189,3°C. ნორმალურ პირობებში 1 ლ წყალში იხსნება 51,9 *სმ*³ ა. ლითონებში პრაქტიკულად არ იხსნება. მისი მოლეკულა ერთატომიანია. ზოგიერთ ნივთიერებასთან წარმოქმნის ჩანართ ნაერთს (კლატრატებს). ა-ის ნაერთებიდან ყველაზე უფრო შესწავლილია $Ar \cdot 6H_2O$. ფენოლთან ა. იძლევა ნაერთს $Ar \cdot 3C_6H_5OH$. მრეწველობაში ა-ს თხევადი ჰაერისაგან იღებენ. აზოტის მინარევისაგან ა-ს ასუფთავებენ დამატებითი რექტიფიკაციით, ჟანგბადის მინარევისაგან კი — ფიზ. და ქიმ. მეთოდებით. ა-ს იყენებენ განათების ტექნიკაში და სხვ.

*ლიტ*.: Фастовский В. Г., Ровинский А. Е., Петровский Ю. В., Инертные газы, М., 1964.

**არგონის მეთოდი** გეოქრონოლოგიაში, ქანთა და მინერალთა აბსოლ. ასაკის დადგენის მეთოდი. კალიუმის იზოტოპი $^{40}K$, რ-იც კალიუმის 0.0122% შეადგენს, რადიოაქტიური გარდაქმნის შედეგად გადადის იმავე მასური რიცხვის მქონე არგონის იზოტოპში $^{40}Ar$. $^{40}Ar$ და $^{40}K$ რაოდენობის განსაზღვრის საფუძველზე, $^{40}K$ რადიოაქტიური დაშლის კონსტანტების გათვალისწინებით გამოითვლება მინერალის ან ქანის ასაკი (წლებით). ა. მ-ით ქანის ასაკის დასადგენად უმჯობესია ქარსების გამოყენება; მინდვრის შპატები, ჩვეულებრივ, იძლევიან ასაკის „გაახალგაზრდავებულ" რიცხვებს, რაც გამოწვეულია ამ მინერალთა მიერ რადიოგენური არგონის ნაწილობრივი დაკარგვით. ა. მ-ით, ჩვეულებრივ, განსაზღვრავენ მაგმური ქანების ასაკს, ზოგჯერ დანალექ ქანებსაც ათარიღებენ, ხოლო მეტამორფულ ქანებში ა. მ-ით ადგენენ მეტამორფიზმის ასაკს.

**არგონ-რკალური შედუღება,** იხ. სტ. *აირელექტრული შედუღება*.

**არგოს გემი** (ლათ. Argo Navis), ერთ-ერთი თანავარსკვლავედი ცის დაყოფის ძველ სისტემაში. ამჟამად ა. გ. დაყოფილია 4 თანავარსკვლავედად—*იალქნები, გემის ხერხემალი, კიჩო* და *კომპასი*

**არგოსი** (Argos), ქალაქი საბერძნეთში (ჩრდ.-აღმ. პელოპონესი). მოსახლ. 13,2 ათ. კაცი (1966). ძვ. საბერძნეთის ერთ-ერთი მსხვილი პოლიტ. და კულტ. ცენტრი. გადმოცემით, უძველეს ხანაში *პელასგებით* დასახლებული მნიშვნელოვანი ქალაქი ყოფილა. ძვ. წ. XII ს-ში ა. *მიკენეს* ემორჩილებოდა. *დორიელთა* შემოსევების შემდეგ ერთ-ერთი მთავარი დორიული სახელმწიფო გახდა. ა-მა განსაკუთრებულ ძლიერებას მიაღწია ფიდონის მმართველობის დროს (ძვ. წ. VII ს.), დაიმორჩილა მთელი არგოლიდა, ეგინა, კორინთი, პირველმა მოჭრა ვერცხლის ფული ძვ. საბერძნეთში. ა. *პელოპონესის კავშირში* არ შედიოდა და მეტოქეობას უწევდა სპარტას პელოპონესზე ბატონობისათვის. *ბერძენ-სპარსელთა ომების* (ძვ. წ. 500—449) დროს ნეიტრალიტეტს იცავდა. ძვ. წ. 468—464 ა-მა დაიპყრო მიკენე და ტირინთოსი. ძვ. წ. V ს-ში ა-ში დემოკრ. წყობილება დამყარდა. ძვ. წ. 370 აჯანყდნენ მონები და დროებით ჩაიგდეს ხელში ძალაუფლება. ძვ. წ. IV ს. II ნახევარში ა. მაკედონიის გავლენაში მოექცა. 229 იყო *აქაველთა კავშირის* წევრი, ხოლო 146-იდან ა. რომის სახელმწიფოს შემადგენლობაში შევიდა. 1388 ა. ვენეციამ დაიმორჩილა, 1463 — 1821 იმყოფებოდა ოსმ. ბატონობაში. განთქმული იყო ა-ის სამხატვრო სკოლა, რ-ის წარმომადგენლები იყვნენ ცნობილი მოქანდაკეები *პოლიკლიტე, აგელადა* და სხვ. შემორჩენილია ადრინდ. ბრინჯაოს ხანისა და მიკენეს დროინდელ ნაგებობათა ნაშთები და აკროპოლისი (ძვ. წ. VI—V სს.), სტოა, ბულევტერიონი (ორივე ძვ. წ. V ს.), თეატრი (ძვ. წ. IV ს.), ოდეონი (III—IV სს.), რომაული თერმები. ქალაქში არის მუზეუმი, სადაც დაცულია ძვ. ბერძნ. რელიეფები და კერამიკა. ა. საბერძნეთის ტურიზმის ერთ-ერთი ცენტრია.

**არგოტიზმი,** არგოსათვის (იხ. *ჟარგონი*) დამახასიათებელი სიტყვები ან გამოთქმები საერთო სახალხო ან სალიტ. ენაში. ა-ის მეშვეობით ლიტ. ნაწარმოების ენას შესაბამისი სპეციფ. სტილისტური ელფერი ეძლევა. უმეტესად პერსონაჟთა მეტყველებაში გვხვდება.

**არგოხი,** სოფელი ახმეტის რ-ნში (მაღრაანის სოფსაბჭო), მდ. მაჭარეულის მარცხ. მხარეზე. ზ. დ. 500 *მ*, ახმეტიდან 23 *კმ*. კოლ-ბა (მევენახეობა). რვაწლ.

სკოლა, საბავშვო ბაღი, კლუბი (კინოდანადგარი); ბ-კა, საფერშლო-სამეანო პუნქტი.

**არგუელიესი** (Argüelles) აგუსტინ (18. VIII. 1776, რიბადესელია, ასტურია, — 26. III. 1844, მადრიდი), ესპ. პოლიტ. მოღვაწე, ლიბერ. თავადაზნაურობის ერთ-ერთი ლიდერი. განათლებით იურისტი. ესპანეთის რევოლუციის (1808—14) დროს ა. იყო კადისის კორტესის დეპუტატი. 1812 კადისის კონსტ. ერთ-ერთი მთავარი შემდგენელი. 1814, აბსოლუტიზმის აღდგენის შემდეგ, ა. კატორღაში გააგზავნეს, სადაც 1820-მდე დაყო. ა. იყო ესპანეთის რევოლუციის (1820—23) აქტ. მონაწილე. 1820—21 ეკავა შინაგან საქმეთა მინისტრის პოსტი და იყო კონსტ. მთავრობის ფაქტობრივი მეთაური. 1822—23—კორტესის დეპუტატი. 1823—34 იმყოფებოდა ემიგრაციაში ინგლისში. მონაწილეობდა 1837 კონსტ. შედგენაში.


ა. არგუნ-კონოშოკი.

**არგუმენტაცია,** იხ. *დასაბუთება*.

**არგუმენტი** მათემატიკაში, 1. ა. *ფუნქციისა* (მათემატიკაში და მათ. ლოგიკაში), დამოუკიდებელი ცვლადი, რ-ის მნიშვნელობებზეა დამოკიდებული ფუნქციის მნიშვნელობები. მაგ., $f(x)$ ფუნქციის ა. არის $x$. 2. ა. *კომპლექსური რიცხვისა*, კუთხე აბსცისთა ღერძის დადებით მიმართულებასა და კოორდინატთა სათავიდან მოცემული კომპლ. რიცხვის შესაბამის წერტილისკენ მიმართულ ვექტორს შორის, ათვლილი საათის ისრის საწინააღმდეგო მიმართულებით.

**არგუნი,** მდინარე სსრკ-ჩინეთის საზღვარზე. მდ. შილკასთან შეერთების შემდეგ ქმნის მდ. ამურს. სიგრძე 1620 *კმ*, აუზის ფართობი 164 ათ. *კმ²*. სათავე აქვს დიდი ხინგანის მთებში (ჩინეთი), იქ მას ხაილარი ჰქვია. შემდეგ მიედინება ფართო ხეობაში. საზრდოობს ძირითადად წვიმის წყლით. იყინება ნოემბ. ბოლოს, ყინულძვრა — მაისში. მთავარი შენაკადებია: მარჯვ. — განხე, ნიუერხე, მარცხ.— უროვი, ურიუმკანი, გაზიმური. ნაოსნობა არარეგულარულია. ა. მდიდარია თევზით.


დიდი არგუსი.

**არგუნ-კონოშოკი** ანა ბიდის ასული [დ. 8 (21). III. 1914, სოფ. ყულანურხვა, გუდაუთის რ-ნი], აფხაზი საბჭ. მსახიობი, საქ. სსრ სახ. არტისტი (1958). 1930 დაამთავრა სოხუმის თეატრ. სტუდია. 1931-იდან სოხუმის ს. ჭანბას სახ. აფხ. დრამ. თეატრის მსახიობია. შექმნა ლირ., დრამ. და კომედიური სცენური სახეები: გუნდა (ფაჩალიას „გუნდა“), საიდი (გ. გულიას „შავი სტუმრები“), მარია ანტონის ასული (გოგოლის „რევიზორი“), ნადეჟდა (გორკის „უკანასკნელნი“), ანჟელიკა (მოლიერის „ჟორჟ დანდენი“) და სხვ.

**არგუნოვები,** რუსი არქიტექტორები, გრაფ შერემეტევის ყმები. თედორე სიმონის ძე (დაახლ. 1732 — დაახლ. 1768), ფერმწერ. ი. არგუნოვის ბიძაშვილი. მონაწილეობდა შერემეტევის სახლის მშენებლობაში პეტერბურგში ფონტანკაზე (1750—55). კუსკოვოში (მოსკ. მახლობლად) აგო XVIII ს. შუახანების რუსული ბაროკოსათვის დამახასიათებელი სტილის რამდენიმე შენობა — სამზარეულო ფლიგელი (1755), პავილიონი „მღვიმე“ (1755—75). პაველ ივანეს ძე (დაახლ. 1768—1806, მოსკოვი), მხატვარ ი. არგუნოვის შვილი. 1793-იდან ხელმძღვანელობდა ოსტანკინოში (ამჟამად მოსკ. ერთ-ერთი უბანი) რუს. კლასიციზმის სტილით ნაგები ხის სასახლე-თეატრის მშენებლობას, მისივე პროექტით აქ შესრულებულია რამდენიმე ინტერიერი.

**არგუნოვები,** რუსი პორტრეტისტ-ფერმწერები. გრაფ. შერემეტევის ყმები. ივანე პეტრეს ძე (1729—1802, მოსკოვი), ვარაუდით თ. არგუნოვისა და გ. *გროტის* მოწაფე. რუს. კამერული პორტრეტის ერთ-ერთი ფუძემდებელი. თავის პარადულ პორტრეტებში გამოიყენა ბაროკოს ხელოვნების ფორმები. შექმნა ბ. და ა. შერემეტევების (1768, ორივე კუსკოვოს მუზეუმი), კ. და ხ. ხრიპუნოვების (1757, ორივე ოსტანკინოს მუზეუმი) და სხვ. პორტრეტები. ნიკოლოზ ივანეს ძე (1771 — გარდ. 1829 შემდეგ, მოსკოვი), ი. არგუნოვის შვილი და მოწაფე. 1816 გათავისუფლდა შერემეტევის ყმობისაგან. 1818-იდან პეტერბ. სამხატვრო აკად. აკადემიკოსი. განიცადა კლასიციზმის გავლენა. ნამუშევრები: ტ. შლიკოვა-გრანატოვას (1789), პ. კოვალიოვა-ჟემჩუგოვას (1802—03, ორივე კუსკოვოს მუზეუმი) და სხვ. პორტრეტები.


ლ. არდაზიანი.

**არგუსი** (ბერძნ. Argos, ლათ. Argus), ბერძნ. მითოლოგიაში მრავალთვალა გოლიათი. ძილის დროს მისი რამდენიმე თვალი ფხიზლობდა (ა-ის ეპითეტია „პანოპტეს“ — ყოვლისმხილველი). გადმოცემით, ა-ს *ჰერამ* ძროხადქცეული იოს (ზევსის სატრფოს) მეთვალყურეობა მიანდო, მაგრამ *ჰერმესმა* ა. ყველა თვალით დააძინა, მოკლა იგი და იო გაათავისუფლა. ა. გადატანითი მნიშვნელობით ფხიზელი გუშაგია.

**არგუსი,** ქათმისნაირთა რიგის ორი გვარის საერთო სახელწოდება. ქოჩორა ა-ის გვარში (Rheinartia) ერთი სახეობაა (Rh. ocellata), გვხვდება ლაოსში, ვიეტნამსა და მალაკის ნ.კ-ზე. დიდი ა-ის გვარში (Argusianus) ერთი სახეობაა (A. argus), გავრცელებულია ბირმის სამხრ. ნაწილში, მალაკის ნ.-კ.-სა და სუმატრისა და კალიმანტანის კ-ებზე. ცხოვრობს უღრან ტყეებში. აქვს 1,2 *მ*-ზე მეტი სიგრძის ბოლო და განიერი ფრთები. ლამაზი შეფერილობის ბუმბული მოხატულია მსხვილი კოპლებით. დებს 2 კვერცხს. ინკუბაცია 24—25 დღე გრძელდება.

**არდა,** მდინარე ბულგარეთში (ქვემო დინება — საბერძნეთში, შესართავი—თურქეთში), მდ. მარიცის მარჯვ. შენაკადი. სათავე აქვს როდოპის მთებში. სიგრძე 278 *კმ*, აუზის ფართ. 5 ათ *კმ²*-ზე მეტი. წყალდიდობა თებ.—მარტში იცის. იყენებენ სარწყავად. აგებულია წყალსაცავები, ჰესი. სანაოსნოა ქვემო დინებაში. ა-ის ნაპირებზე გაშენებულია ქ-ები რუდოზემი, კირჯალი (ბულგარეთი).

**არდადეგები,** 1. დღეები, როცა სასწ. დაწესებულებებში მეცადინეობა დროებით წყდება, მოსწავლეები თუ სტუდენტებს დასასვენებლად ითხოვენ. მსოფლიოს სხვადასხვა ქვეყანაში ა-ის ვადები კანონმდებლობით არის დადგენილი თითოეული ქვეყნის კლიმ. პირობებისა და ტრადიციების გათვალისწინებით. სსრკ-ში სასკოლო ა-ის ვადებს მოკავშირე რესპ. განათლების სამინისტროები ადგენენ, ხოლო უმაღლესი სკოლისას—სსრ კავშირის უმაღლესი განათლების სამინისტრო; 2. დროებითი შესვენების პერიოდი პარლამენტის მუშაობაში.

**არდადეგი,** მზის წლიურ მოქცევაზე დამყარებული ძვ. ქართ. წარმართული კალენდრის თვე (დაახლ. 20 ივლ.—20 აგვ.). ზოდიაქური (იხ. *ზოდიაქო*) ქრონოლოგიის თანახმად, რ-იც საფუძვლად უდევს ქართ. წარმართულ კალენდარს, ა-ის დროს მზე ზოდიაქოს ლომის ნიშანზე დგას („მზე რა ლომში შევა, გასვლამდის არდადეგი არს“, ს.-ს. ორბელიანი). ქართლის ზოგიერთ ადგილას ა. ეწოდება ივლ. ბოლო სამ და აგვ. პირველ სამ დღეს. ეს დრო ჩვეულებრივ დიდ სიცხეებს ემთხვევა, ამიტომ, ხალხ. რწმენით, ვენახში შესვლა და მორწყვა არ შეიძლებოდა. ლომის ზოდიაქო, რ-ის რკალშიც მზე იმყოფება, ა-ის თვეში, ძველი ასტრონ. წარმოდგენების თანახმად, „ცეცხლის სახლად“ ითვლებოდა.

*ლიტ.*: ინგოროყვა პ., ძველ-ქართული წარმართული კალენდარი V — VIII სს. მეგლებში, «საქართველოს მუზეუმის მოამბე», 1931—33, ტ. 6—7; ჯავახიშვილი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 1, თბ., 1951, გვ. 130—131. *მ. მაკალათია.*

**არდაზიანი** ლავრენტი პეტრეს ძე [1815, თბილისი, — 1(13). I. 1870, იქვე], ქართვ. მწერალი; ქართ. კრიტ. რეალიზმის ერთ-ერთი ფუძემდებელი. ა-ის მამა, დეკანოზი პეტრე, და დედა, სოფიო, განათლებული და ქართ. მწერლობის მოყვარული პირები იყვნენ. ა-მა დაამთავრა თბილ. სას. სემინარია (1837). 1846-იდან მსახურობდა ე. წ. საქართველო-იმერეთის გუბ. სამმართველოში, „ამიერკავკასიის პრიკაზში“, გენ.-გუბერნატორის კანცელარიაში, თბილ. საოლქო სასამართლოში და სხვ.

სამწერლო ასპარეზზე ა. გამოვიდა შექსპირის „ჰამლეტის“ პროზაული თარგმანით („ცისკარი“, 1858) და მალე „ცისკრის“ წამყვანი თანამშრომელი გახდა. ა-მა ადრევე გამოამჟღავნა ცხოვრების ახალი მოვლენების შეცნობის უნარი (ლექსი „ფულები“ — „ცისკარი“, 1859), ხოლო ცნობილ რომანში „სოლომონ ისაკიჩ მეჯღანუაშვილი“ („ცისკარი“, 1861) დამაჯერებლად ასახა ძველი სოც. ყოფის ნგრევა და ბურჟ. ურთიერთობების დამკვიდრების გარდაუვალობა საქართველოში. თუმცა მწერალი ლიბერ. თავადაზნაურობის პოზიციებზე იდგა, მისი რომანის წარმატება თავად-აზნაურთა რომანტიკულმა სახეებმა კი არ განაპირობა, არამედ სავაჭრო ბურჟ. წარმომადგენლის — მეჯღანუაშვილის ცხოვრებისა და ფსიქოლოგიის დაკვირვებულმა, რეალისტურმა ანალიზმა. ავტორის სურვილის წინააღმდეგ რომანი გვარწმუნებს, რომ მაღალი წოდება უძლურია მეჯღანუაშვილების წინაშე. ბატონყმური ურთიერთობის დრომოჭმულობა ა-მა გვიჩვენა რომანში „მორჩილი“ („ცისკარი“, 1863). იმდროინდელი ქართ. ჟურნალისტიკის საყურადღებო მოვლენა იყო ა-ის პუბლიც. და კრიტ. წერილები: «Беглый обзор 12 книжек журнала „Заря“. С января по декабрь 1858 г. 6. ბერძენოვისა» („ცისკარი“, 1859), „პასუხი უ. ბერძენოვის პასუხისგებაზე“ („ცისკარი“, 1859), „ორიოდე სიტყვა შესახებ თერგდალეულის სტატიისა“ („ცისკარი“, 1863). ამ წერილებში ა-მა პირველმა მიაქცია ყურადღება ქართ. პროზის ჩამორჩენის მიზეზებს, შეეხო სამწერლო ენის სასაუბრო ენასთან დაახლოების აუცილებლობას. მხატვრულ ნარკვევში „მოგზაურობა ტფილისის ტროტუარზედ“ („ცისკარი“, 1862) ა-მა ამხილა ტრაბახა დილეტანტები, „ცრუგანათლებულნი“. ა-ის ფსევდონიმებია „ბიძია თონიკე“, „ალექსი ელბაკიძე“.

*თხზ.*: თხზულებანი, თბ., 1964.

*ლიტ.*: გამეზარდაშვილი დ., ნარკვევები ქართული რეალიზმის ისტორიიდან, [ტ.] 1, თბ., 1953; გაჩეჩილაძე ა., ნარკვევები XIX საუკუნის ქართული ლიტერატურის ისტორიიდან, [ტ.] 1, თბ., 1952; კოტეტიშვილი ვ., ქართული ლიტერატურის ისტორია (XIX ს.), თბ., 1959.

*დ. გამეზარდაშვილი.*

**არდაშევი** პავლე ნიკოლოზის ძე [22. XI (4. XII). 1865—1923 შემდეგ], რუსი ისტორიკოსი, მსოფლიო ისტ. მკვლევარი. დაამთავრა მოსკ. უნ-ტი. 1901—03 იურიევის (ახლანდ. ტარტუ), 1903—17 კიევის ხოლო 1921—23 სიმფეროპოლის უნ-ტების პროფესორი იყო. ა-ის მთავარი ნაშრომია „პროვინციული ადმინისტრაცია საფრანგეთში ძველი წყობილების უკანასკნელ ხანაში 1774—89. პროვინციის ინტენდანტები“ (ტ. 1—3, 1900—06), რ-შიც გამოიყენა საფრ. არქივებში დაცული დიდძალი მანამდე გამოუქვეყნებელი ადმ. მიწერ-მოწერა. მისი მოწაფე იყო ქართვ. ისტორიკოსი ა. ნამორაძე.

*თხზ.* (გარდა ტექსტში მოხსენიებულისა): Абсолютная монархия на Западе, СПб., 1902.

**არდაშირ I** (დაახლ. 180 — 22. IX. 239, სხვა ცნობებით 241), ირანის შაჰი

226—241, *სასანიანთა* დინასტიის ფუძემდებელი. მისი პაპა — სასანი *ანაჰიტას* ტაძრის ქურუმი იყო. ა. I ემსახურებოდა პართელთა მეფე არტაბან V-ს (209—224), შემდეგ ფარსის წარჩინებულთა და ქურუმთა მხარდაჭერით აუჯანყდა მას, 224 წ. 28 აპრ. მოიპოვა გამარჯვება და ბოლო მოუღო არშაკიდთა პართულ დინასტიას. ა. I-მა 226 დააარსა სასანიანთა სახელმწიფო და მიიღო შაჰინშაჰის (მეფეთმეფის) ტიტული. შემოიმტკიცა არშაკიდთა იმპერიის თითქმის ყველა სამფლობელო, რ-თაც შემდეგ მიუმატა ხორასანი, სისტანი, მიდია, სომხ. ნაწილი და სხვ. ომები გადაიხადა რომთან სომხ. და მესოპოტამიისათვის. ცდილობდა აღედგინა *აქემენიდთა* ტრადიციები როგორც რელიგ., ისე კულტ.-სახელმწიფოებრივ სფეროში.

**არდგმული,** სვეტებზე დაყრდნობილი, თავხე-ნივნივებით გაწყობილი, ნამჯით დახურული ღია ნაგებობა, რ-საც პურეულის ლეწვის დროს დგამდნენ კალოსთან.

**არდებილი,** ქალაქი ჩრდ.-დას. ირანში, აღმ. აზერბაიჯანში, სებელანის ქედის ძირას, ზ. დ. 1365 *მ*. 88 ათ. მცხ. (1971). გზატკეცილების კვანძი, აეროდრომი. საფეიქრო მრეწვ., ხალიჩების წარმოება. ა-ის მახლობლად — მინერ. წყაროები. დაარსდა სასანიანთა ხანაში. 1220 დაანგრიეს მონღოლებმა. ა-ს დიდი მნიშვნელობა ჰქონდა ირანის პოლიტ. ცხოვრებაში XIII ს. დასასრულიდან, როცა დერვიშულ-სუფიური ორდენის — სეფევიეს შეიხების ადგილსამყოფელი გახდა. 1502 ა-ის შეიხმა ისმაილმა ბოლო მოუღო აყ-ყოიუნლუს სახელმწიფოს და სათავე დაუდო სეფიანთა დინასტიის ბატონობას ირანში. სეფიანთა სახელმწიფოში ა. წმინდა ქალაქად ითვლებოდა. იქ არის სეფევიეს ფუძემდებლის შეიხ სეფი ალ-დინ ისჰაკისა და შაჰ ისმაილ I-ის საფლავები. ა. დიდ როლს ასრულებდა ირან. სავაჭრო ურთიერთობაში ამიერკავკასიასა და *ლევანტთან*. 1827 ა. რუს. ჯარმა აიღო, მაგრამ თურქმანჩაის ზავით კვლავ ირანს გადაეცა. ქართ. ისტ. წყაროებში ა-ს ა რ დ ა ვ ე ლ ი ეწოდება. 1208, თამარის მეფობის დროს, საქართველოს ლაშქარმა დაარბია ა. და სიკვდილით დასაჯა ა-ის სულთანი. ეს ლაშქრობა მოჰყვა იმავე წელს ქ. *ანისის* აოხრებას ა-ის სულთნის მიერ.

ა-ის XVI—XVII სს. საკულტო კომპლექსი აგებულია შეიხ სეფის მავზოლეუმის ირგვლივ. ერთმანეთის მიყოლებით გაშენებული ბაღებისა და ეზოების ბოლოში აქ რამდენიმე მრავალწახნაგა გუმბათიანი ნაგებობაა, მ. შ. 2 მეჩეთი, შეიხ სეფის ცილინდრული ფორმის გუმბათიანი მავზოლეუმი და ჩინი-ხანეს რვაწახნაგოვანი შენობა (ფაიფურის საცავი).

**არდენების ოპერაცია 1944—45,** გერმ. ფაშისტთა ჯარების შეტევა დას. ფრონტზე, არდენების რ-ნში (სამხრ.-დას. ბელგია, 1944 დეკ. — 1945 იანვ.). 1944 დასასრულს ფაშისტური გერმანია აღმ. და დას. მარწუხებში მოექცა. მისი სამხ., ეკონ. და საერთაშ. მდგომარეობა მკვეთრად გაუარესდა. ა. ო. მიზნად ისახავდა არდენებზე გავლით ანტვერპენზე შეტევას (25 დივიზია, მ. შ. 7 სატანკო), ინგლ.-ამერ. ჯარების განადგურებას ბელგიასა და ნიდერლანდში და ამით ომის მსვლელობის გერმანელთა სასარგებლოდ შებრუნებას. ჰიტლერელთა ხელმძღვანელობას ანტიჰიტლერული კოალიციის დაშლისა და დას. სახელმწიფოთა პოლიტიკის შეცვლის იმედი ამოძრავებდა. გერმანელთა შეტევა დაიწყო 16 დეკ. სს-ის მე-6 სატანკო, მე-5 სატანკო და მე-7 საველე არმიების ძალებით, რ-ებიც არმიათა „ბ“ ჯგუფს შეადგენდნენ (სარდალი—ფელდმარშალი ვ. მოდელი). 4 ამერ. დივიზიისათვის (ო. ბრედლის მე-12 არმიათა ჯგუფის I ამერიკული არმიის შემადგენლობიდან), რ-ებიც იცავდნენ 115 *კმ* ფრონტს, გერმანელთა შემოტევა მოულოდნელი აღმოჩნდა. მათ დიდი ზარალი ნახეს და უკან დაიხიეს. გერმანელებმა გაარღვიეს ფრონტი და მოწინააღმდეგის განლაგების სიღრმეში 90 *კმ* შეიჭრნენ. მოკავშირეთა სარდლობამ გარღვევის რ-ნში სასწრაფოდ გადაისროლა ჯარებისა და ავიაციის დიდი შენაერთები. ამერიკელთა მე-3 არმიამ წარმატებით განახორციელა კონტრდარტყმა (დაიწყო 22 დეკ.) ბასტონის მიმართულებით. გერმანელთა შეტევა შეაჩერეს. მოკავშირეთა ჯარები რომ დაექსაქსათ, 1945 წ. 1 იანვ. გერმანელებმა სტრასბურგის რ-ნში წამოიწყეს შეტევა. მართალია, გერმანელები შეაჩერეს, მაგრამ დას. ფრონტზე მდგომარეობა კვლავ დაძაბული რჩებოდა. 1945 წ. 6 იანვ. ინგლისის პრემიერ-მინისტრმა უ. ჩერჩილმა დახმარება სთხოვა საბჭ. მთავრობას. საბჭოთა არმიამ განსაზღვრულ ვადაზე 8 დღით ადრე, 12 იანვარს, დაიწყო გრანდიოზული შეტევა აღმ. პრუსიასა და პოლონეთში. ფაშისტური სარდლობა იძულებული გახდა შეეწყვიტა შეტევა დასავლეთში და დაიწყო აღმოსავლეთში — საბჭ. კავშირ-გერმანიის ფრონტზე ჯარების გადმოსროლა (12-იდან 31 იანვრამდე გადმოიყვანეს 7 დივიზია). იანვრის დამლევისათვის მოკავშირეებმა აღადგინეს მდგომარეობა დას. ფრონტზე. მოკავშირეთა დანაკლისი ამ ოპერაციაში (მოკლულთა, დაჭრილთა, უკვალოდ დაკარგულთა სახით) შეადგენდა 77 ათ. კაცს, გერმანელებისა — 93 ათასს.

**არდენი,** ა რ დ ე ნ უ ლ ი ც ხ ე ნ ი, ტვირთმზიდი ცხენის ჯიში, რ-ის მოშენებას საუკუნეების მანძილზე მისდევდნენ ბელგიაში. გამოყვანილია არდენებში. თანამედროვე ტიპის ა. მიღებულია ბელგიაში მოშენებული ა-ის ბრაბანტულ ცხენთან შეჯვარებით. მას აშენებენ საფრანგეთსა და შვეციაში. ა. მასიური ცხენია, აქვს კარგად განვითარებული მუსკულატურა, მოკლე და მსხვილი ფეხები. ფერად თაფლა, ქურანა, ლურჯა ან სისვია. განაზომი (*სმ*); აჯილღისა — სიმაღლე მინდაოში 148—160, ტანის ირიბი სიგრძე 160—170, გულმკერდის ირგვლივი 190—220, ნების ირგვლივი 23—25; ცოცხალი მასა 700—800 *კგ*. ა. რუსეთში შემოიყვანეს XIX ს. შუა წლებში. მისი მონაწილეობით გამოყვანილია რუს. ტვირთმზიდი ცხენი და ბალტიისპირული ტვირთმზიდი ცხენი, რ-იც საბჭოური ტვირთმზიდის მსგავსია.

*მ. ლეონიძე.*


არდენული ცხენი.

**არდინი,** იხ. *მუსასირი*.

**არდისი,** სოფელი სამხრ. ოსეთის აო ცხინვალის რ-ნში (ბიყარის სოფსაბჭო), მდ. მეჯუდის სათავესთან. ზ. დ. 1800 *მ*, ცხინვალიდან 35 *კმ*. მოსახლ. დასაქმებულია არცევის მეხილეობა-მევენახეობის საბჭ. მეურნეობაში. საშ. სკოლა-ინტერნატი სოფ. ღრომში (30 *კმ*).

**არდისუბანი,** სოფელი თეთრი წყაროს რ-ნში (ჯორჯიაშვილის სოფსაბჭო), მდ. ბოგვისხევის (ალგეთის შენაკადი) ნაპირზე. ზ. დ. 780 *მ*, თეთრი წყაროდან 17 *კმ*. ჯორჯიაშვილის სახ. კოლ-ბა (მემინდვრეობა, მეცხოველეობა, მეხილეობა, მევენახეობა). დაწყ. სკოლა, საშ სკოლა სოფ. ბოგვში (3 *კმ*), ბ-კა.

**არდონი,** მდინარე ჩრდ. კავკასიაში, ჩრდ. ოსეთის ასსრ-ში, თერგის მარცხ. შენაკადი. სიგრძე 102 *კმ*, აუზის ფართ. 2,7 ათ. $კმ^2$. სათავე აქვს კავკასიონის მყინვარებში. ქ. ალაგირის ქვემოთ მიედინება ჩრდ. ოსეთის ვაკეზე. იყენებენ სარწყავად. ა-ის ხეობაში გადის ოსეთის სამხ. გზა. მდინარის აუზშია სადონის ტყვიათუთიის საბადოები.

**არდონი,** ქალაქი (1964-მდე სოფელი) რსფსრ ჩრდ. ოსეთის ასსრ-ში, მდ. არდონის ტოტის ნაპირზე. არდონის რ-ნის ცენტრი, რკინიგზის სადგ., საავტ. გზების კვანძი. 11,3 ათ. მცხ. (1968). სარემონტომექან., ასფალტ-ბეტონის, საკონსერვო, ყველ-კარაქის, ქერელის ქ-ნები.

**არდოტი,** სოფელი დუშეთის რ-ნში (შატილის სოფსაბჭო), პირიქით ხევსურეთ-

არდენების ოპერაცია
16.XII. 1944 წ.-25.I.1945 წ.



ში, მდ. ანდაქის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 1820 *მ*, დუშეთიდან 113 *კმ*. მაღაროსკარის კოლ-ბა (მეცხოველეობა). დაწყ. სკოლა, საშ. სკოლა-ინტერნატი სოფ. ბარისახოში (50 *კმ*).

**არდოტისთავი,** მწვერვალი პირიქით ხევსურეთში, მდ-ების ანდაქისა და არღუნის წყალგამყოფ მერიდიანულ ქხომაგის ქედზე (სიმაღლე 3357 *მ*). აგებულია ქვედაიურული ფიქლებით.


ს. არენიუსი.

**არდუენ-მანსარი** (Hardouin-Mansart) ჟიულ (16. IV. 1646, პარიზი, — 11. V. 1708, მარლი, ვერსალთან), ფრანგი არქიტექტორი. ფ. *მანსარის* ახლო ნათესავი და მოწაფე, 1675-იდან არქიტ. აკად. წევრი. 1678-იდან ხელმძღვანელობდა ვერსალის სასახლის გადაკეთებას და გაფართოებას, არქიტ. შ. *ლებრენთან* ერთად შექმნა რამდენიმე ინტერიერი. ააგო დიდი ტრიანონის სასახლე (1687) და სხვ. ა-მ-ს ეკუთვნის გამარჯვებათა (1685—86) და ვანდომის (1685—1701) მოედნების დაგეგმარება-გაშენება, ინვალიდთა ტაძარი (1680 — 1706) პარიზში. ა-მ-ის შემოქმედებაში აბსოლუტიზმის ეპოქის საფრ. არქიტექტურამ უმაღლეს განვითარებას მიაღწია. კლასიციზმის მკაცრი ფორმებისა და *ბაროკოს* შერწყმა მის ქმნილებებს დიად, საზეიმო ელფერს ანიჭებს.

**არე** მათემატიკაში, ევკლიდეს სივრცის ღია ბმული ქვესიმრავლე, ე. ი. ისეთი ქვესიმრავლე, რ-იც ყოველ თავის წერტილთან ერთად შეიცავს ამ წერტილის მომცველ რაიმე სფერულ მიდამოს და ყოველი ორი წერტილის შეერთება შეიძლება ამ სიმრავლეში მდებარე უწყვეტი წირით.

**არეა,** არეასი, იხ. *მარსი.*

**არეალი** (ლათ. area — ვაკე, მოედანი, ასპარეზი), ხმელეთის ან წყლის (აკვატორიის) ნაწილი, რ-ის ფარგლებშიც გვხვდება მცენარის ან ცხოველის ესა თუ ის სახეობა (გვარი, ოჯახი და ა. შ.). ა-ში სახეობას მხოლოდ მისთვის დამახასიათებელი *ადგილსამყოფელი* (ბიოტოპი) უკავია. განასხვავებენ ბუნებრივ (ბუნებრივი პირობებით განსაზღვრულ) და ხელოვნურ (ადამიანის მიერ შექმნილ) ა-ს. ა. შეიძლება იყოს მთლიანი, როცა მთელ მის სივრცეზე სახეობას მისი სასიცოცხლო მოთხოვნილებების შესაბამისი ყველა ადგილსამყოფელი უკავია, და წყვეტილი, ანუ დიზუნქციური, როცა ამა თუ იმ სახეობის გავრცელების ერთი არე იმდენადაა დაშორებული მეორეს, რომ მათ შორის ყოველგვარი კონტაქტი გამორიცხულია. ისტ.-გეოგრ. თვალსაზრისით განარჩევენ ფართო ა-ს, რ-იც ახასიათებს კოსმოპოლიტურ სახეობებს (ისინი გვხვდებიან თითქმის ყველა კონტინენტზე ან ყველა ზღვაში) და ვიწრო ა-ს, რ-იც *ენდემს* უკავია. არსებობს აგრეთვე რელიქტური ა. — წინანდელი ა-ის ნაშთი და ვიკარული — მონათესავე ორგანიზმების ა. ტერიტორია, სადაც ევოლუციურად ჩამოყალიბდა სახეობა, პირველადი ა-ს, ანუ ა-ის ცენტრს წარმოადგენს. პირველადი ა. სახეობის განსახლების შედეგად ფართოვდება. სახეობის თანდათან ამოწყდომასთან ერთად ა. შეიძლება შემცირდეს. ა-ის შესწავლას დიდი მნიშვნელობა აქვს ფლორისა და ფაუნის გამოსაკვლევად. ა-ის შესწავლის მიზნით ადგენენ სათანადო რუკებს, რ-თაც იყენებენ მცენარეული და ცხოველური რესურსების განლაგების, სას.-სამ. კულტურებისა და ტყის მავნებლების, ინფექციის გამომწვევი და გადამტანი ორგანიზმების გავრცელების დასადგენად და ა. შ.

*მ. სახოკია.*



ციმბირის სოჭი (მთლიანი არეალი)



ორგვარადმსუნთქავი თევზები (წყვეტილი არეალი)

**არევალო** (Arévalo) ხუან ხოსე (დ. 10. IX. 1904), გვატემალის საზ. და პოლიტ. მოღვაწე, მწერალი, ფილოსოფიისა და პედ. მეცნ. დოქტორი. გადასახლებული იყო გვატემალიდან *უბიკოს* დიქტატურის დროს (1931—44). 1945 დაბრუნდა გვატემალაში და აირჩიეს პრეზიდენტად (1945—51). ბურჟ. დემოკრატმა და რეფორმისტმა ა-მ განახორციელა მთელი რიგი სოც.-ეკონ. გარდაქმნები, დაამყარა დიპლ. ურთიერთობა სსრკ-თან (1945), მონაწილეობდა 1945 კონსტიტუციის შემუშავებაში. ა. წვრილი ბურჟ. იდეოლოგია. მისი ფილოს. შეხედულებები გადმოცემულია წიგნში „პიროვნების პედაგოგიკა". ა. მხატვრული და პუბლიც. ნაწარმოებების ავტორია. 1954-იდან ემიგრაციაშია მექსიკაში.

**არეთა კესარიელი** (Arethas ho Kaisareus), (დაახლ. 850—დაახლ. 944), ბიზანტიელი ფილოლოგი და მწერალი; კაპადოკიის კესარიის არქიეპისკოპოსი, ძვ. ნაწარმოებების ნაყოფიერი და გონებამახვილი კომენტატორი; პატრიარქ ფოტიოსის მოწაფე. ა. კ-ის თაოსნობით არის შედგენილი საეკლ. და საერო მწერლობის ძეგლთა რამდენიმე კრებული. მანვე გადაწერა უნიკალური ხელნაწერებიდან პლატონის, ევკლიდესა და ანტ. ეპოქის სხვა მწერალთა ნაწარმოებები. დაცულია ა. კ-ის წერილები, რ-ებშიც ძვირფასი ცნობებია შემონახული X ს. ბიზანტ. საშინაო ვითარებისა და თვით ა. კ-ის პირადი ცხოვრების შესახებ.

*ლიტ.*: ყაუხჩიშვილი ს., ბერძნული ლიტერატურის ისტორია, ტ 3, თბ., 1973; Шангин М. А., Письма Арефы — новый источник о полит. событиях в Византии 931—934 гг., «Византийский временник», 1947, т. 1.

**არეკიპა** (Arequipa), ქალაქი სამხრ. პერუში, მოქმედი ვულკ. მისტის ძირას, ზ. დ. 2300 *მ*. არეკიპის დეპარტ. ადმ. ცენტრი. 187,4 ათ. მცხ. (1969). რკინიგზით უკავშირდება ნავსადგურებს მოლენდოსა (წყნარი ოკ.) და პუნოს (ტიტიკაკის ტბა). სამხრ. პერუს მნიშვნელოვანი სავაჭრო-სამრეწვ. და კულტ. ცენტრი. საფეიქრო, ტყავის, საპნის, კვების, ქიმ. მრეწველობა. უნ-ტი (1828). ა. დააარსეს 1540 ესპანელებმა ინკების ძვ. ქალაქის ადგილზე.

**არეკლილი ტალღების ძიების მეთოდები,** იხ. *სეისმური მეთოდები ძიებისა.*

**არელატის სამეფო** (ლათ. Regnum Arelatense), ქვემო ბურგუნდიის სამეფოს (IX ს.), შემდეგში (933-იდან) ბურგუნდიის გაერთიანებული სამეფოს მეორე სახელწოდება. წარმოდგა ამ სამეფოს დედაქალაქის არლის სახელისაგან (ლათ. Arelas, Arelate). იხ. *ბურგუნდია.*

**არენა** [ლათ. (h)arena — ქვიშა], 1. ძვ. რომში — ქვიშით დაფარული მრგვალი ან ოვალური მოედანი ამფითეატრის ცენტრში, რ-ზეც იმართებოდა გლადიატორთა ბრძოლები, სპორტული ასპარეზობები და სხვ. მაყურებლისაგან გამოყოფილი იყო ზღუდით ან წყლით სავსე თხრილით; 2. თანამედროვე ცირკში — საცირკო წარმოდგენებისათვის განკუთვნილი ზღუდეშემოვლებული მოედანი (XIX ს. დასაწყისიდან 13,5 *მ* დიამეტრის მქონე სტანდარტული წრე). ა-ს მანეჟიც ეწოდება.

**არენგა** (Arenga), ხისებრი პალმების გვარი. ტანდაბი მცენარეებია (15 *მ*), აქვთ ფართო ვარჯი და მუქი მწვანე (ქვემოდან მოვერცხლისფრო) ფრთისებრი ფოთლები. ცნობილია 11 სახეობა. გვხვდება ინდოეთში, სამხრ.-აღმ. აზიაში, მალაის არქიპელაგზე, ფილიპინების, კაროლინისა და სხვა კ-ებზე. პრაქტ. მნიშვნელობა აქვს *შაქრის პალმას.*

**არენდ-როლანის კომეტა** (კომეტა 1957 III), აღმოაჩინეს ს. არენდმა და გ. როლანმა 1956 წ. 8 ნოემბ. უკლის ობსერვატორიაში (ბელგია). 1957 წ. 8 აპრილს კომეტამ პერიჰელიუმი გაიარა. ბრწყინვალების მაქსიმუმში პირველი ვარსკვლავიერი სიდიდისა იყო, კარგად ჩანდა შეუიარაღებელი თვალით, ჰქონდა 2 კუდი, რ-თაგან უგრძესი 60 მლნ. *კმ*-ზე იყო გაჭიმული. სპექტრში ნახშირბადის, ციანისა და ნატრიუმის ზოლები ჩანდა. ა.-რ. კ. პირველი კომეტაა, რ-შიც შეინიშნა რადიოგამოსხივება. კომეტა არაპერიოდულია.

**არენიუსი** (Arrhenius) სვანტე ავგუსტ (19. II. 1859, ვეიკის მამული უფსალასთან, — 2. X. 1927, სტოკჰოლმი), შვედი ფიზიკოს-ქიმიკოსი, შვეციის მეცნ. აკად. წევრი (1901). მრავალი ქვეყნის აკადემიებისა და სამეცნ. საზ-ბის საპატიო წევრი, სსრკ მეცნ. აკად. საპატიო წევრი (1926-იდან). დაამთავრა უფსალის უნ-ტი (1879). 1895-იდან იყო სტოკჰოლმის უნ-ტის პროფესორი, 1905-იდან — ნობელის ინ-ტის დირექტორი. ავტორია *ელექტროლიტური დისოციაციის* თეორიისა. სწავლობდა მჟავებისა და სხვ. ელექტროლიტების განზავებული ხსნარების ელექტროგამტარობას და 1887 დაასკვნა, რომ მათი მოლეკულები გახსნისას იშლება დამუხტულ ნაწილაკებად — იონებად (*ანიონებად* და *კატიონებად*). ა-ს ეკუთვნის შრომები ქიმ. კინეტიკაში. მან დაადგინა ქიმ. რეაქციის სიჩქარის ტემპ-რაზე დამოკიდებულება (1889), რ-საც არენიუსის განტოლება ეწოდა. გამოიკვლია ასტრონ. და ასტროფიზ. საკითხები. მისი ჰიპოთეზა ცოცხალი ორგანიზმებში შემავალი ნივთიერებების მარადისობის და სიცოცხლის ჩანასახების ერთი პლანეტიდან მეორეზე გადატანის შესახებ მცდარი იყო. 1903 მიენიჭა ნობელის პრემია.

*თხზ.*: Современная теория состава электролитических растворов, СПб., 1890; Теории химии, СПб., 1907.

*ლიტ.*: Соловьев Ю. И., Фигуровский Н. А., Сванте Аррениус (1859—1927), М., 1959.

**არენსკი** ანტონ სტეფანეს ძე [30. VI (12. VII). 1861, ნოვგოროდი, —12 (25). II. 1906, ტერიოკის მახლობლად, ფინეთი], რუსი კომპოზიტორი, პიანისტი, დირიჟორი და პედაგოგი. 1882 დაამთავრა პეტერბ. კონსერვატორია (ნ. რიმსკი-კორსაკოვის კლასი) და დაიწყო პედ. მოღვაწეობა მოსკ. კონსერვატორიაში (1889-იდან პროფესორი). 1895—1901 იყო პეტერბ. სასახლის კარის მგალობელთა კაპელის ხელმძღვანელი. ნაწარმოებები: ოპერები— „სიზმარი ვოლგაზე" (დაიდგა 1890), „რაფაელი" (დაიდგა 1894), „ნალი და დამაიანტი" (დაიდგა 1904). ბალეტი —















ტფ. *ანტარქტიდა.* **1.** ტეი-
ლორის ხეობა. მყინვარ „კანა-
დის“ 457 *მ* სიმაღლის ყინულის
კედელი. **2.** ანტარქტიკული
ქარიშხალა. **3.** საიმპერატორო
პინგვინების კოლონია. **4.** მოქ-
მედი ვულკანი ერებუსი. **5.** მთე-
ბი დედოფალ მოდის მიწაზე.
**6.** კუნძულ ჰერდის ნაპირი.
**7.** შირმახერის ოაზისი. **8.** და-
სავლეთ ანტარქტიდის მთის
ლანდშაფტი. **9.** კონტინენტური
ყინულის გუმბათის კიდე სად-
გურ ნოვოლაზარევსკაიას რაი-
ონში. **10.** საცხოვრებელი სახ-
ლი საბჭოთა სადგურ მოლო-
დიოჟნაიაში.





















სტ. არგენტინა (I). **1.** ცეცხლოვანი მიწის ლანდშაფტი ქ. უშუაიას მიდამოებში. **2.** ქ. ბუენოს-აირესის ხედი. **3.** კურორტი მარ-დელ-პლატა. **4.** ცხენების და ჯორების რემა ანდების ერთ-ერთ ხეობაში. **5.** ჩრდილო-დასავლეთ არგენტინის ნახევარუდაბნოს ლანდშაფტი. **6.** ჩანჩქერი იგუასუ. **7.** ტბა ლაგო-არხენტინო. **8.** პამპის კულტურული ლანდშაფტი ბუენოს-აირესის პროვინციაში.












*სტ. არგენტინა* (*II*). **1.** ქ. ლუკანის ტაძარი (ბუენოს-აირესის პროვინცია). **2.** ბუენოს-აირესი. პრეზიდენტის სასახლე — „კასაროსადა". **3.** ბ. კინკუელა მარტინი. „ქვანახშირის მტვირთავები". XX ს. შუახანები. ლა-ბოკის სკოლა. **4.** ლ. კორეა მორალისი. „ტყვე ქალი". XIX ს. ბოლო და XX ს. დამდეგი. **5.** ლე კრაგუეს მამული სანტა-ფესთან. XX ს. დამდეგი. **6.** ა. ბერნი. „წყვდიადი ქვეყანას ზედა". 1930-იანი წწ.

















სტ. არაბული კულტურა. **1.** მავზოლეუმი მამლუქების სასაფლაოზე კაიროსთან. XV—XVI სს. ბოლო. **2.** მეჩეთი დამასკში. VIII ს. **3.** იბნ ტულუნის მეჩეთი. კაირო. 876—879. **4.** მეჩეთი თაზაში. XII—XIII სს. აჟურული გუმბათი. 1292. **5.** იაჰაია იბნ მაჰმუდი, მინიატიურა „საუბარი სოფლის პირას". ალ-ჰარირის „მაკამების" ხელნაწერი. **6.** მინიატიურა „ხელმწიფე ტახტზე" „სიმღერების წიგნის" ხელნაწერი. 1218/19. სტამბოლის ეროვნული ბიბლიოთეკა. **7.** ხის მოჩუქურთმებული ფრიზი ფატიმიდების სასახლიდან. კაირო. XI ს. ისლამის ხელოვნების მუზეუმი. კაირო. **8.** მოსულელი დაუდ იბნ სალამი. ბრინჯაოს სასანთლე ვერცხლის ინკრუსტაციით. 1238. დეკორატიული ხელოვნების მუზეუმი. პარიზი. **9.** სკულპტურული პლაფონი ალ-მაფჯარის ციხე-დარბაზში VIII ს.





























*სტ. არქიტექტურა (I).* **1.** მცხეთის ჯვარი. 586–604. **2.** ოშკი. XII ს. **3.** არსუკისძე. სვეტიცხოველი. 1010 – 1030. **4.** ილარიონ სამთავნელი. სამთავისი. 1030. **5.** სოფ. შატილი. საერთო ხედი. **6.** საორბისი. 1159. ფანჯრის ორნამენტი. **7.** გელათი. ღვთისმშობლის ეკლესია. XII ს. **8.** ო. კალანდარიშვილი (რ. ცხომელიძის მონაწილეობით). სასტუმრო „ივერია“. თბილისი. 1967. **9.** ო. მაჩაბელი, ა. რევაზიშვილი, ა. ჩხიკვაძე. დეკორატიული გაფორმების ხელმძღვანელი ზ. წერეთელი. რესტორანი „არაგვი“. თბილისი. 1970. **10.** ლ. ალექსი-მესხიშვილი, გ. გაბაშვილი. საქართველოს სასოფლო-სამეურნეო ინსტიტუტი. თბილისი. 1967. **11.** ვ. კოკორინი, გ. ლეჟავა (ვ. ნასარიძის მონაწილეობით). მთავრობის სასახლე. თბილისი. 1953.



























*სტ. „არქიტექტურა“ (II)*. 1. პირამიდები გიზეში. ეგვიპტე. ძვ. წ III ათასწლეული. 2. პოსეიდონის ძვ. ბერძნული ტაძარი პესტუმში. იტალია. ძვ. წ. V ს. 3. რომის კოლიზეი. იტალია. ახ. წ. I ს. 4. მარია-მის მონასტრის ეკლესია ლახის ტბაზე. გერმანია. 1903—1156. 5. სოფიის ტაძარი ნოვგოროდში. 1045—1050. 6. ფ. ბრუნელესკი. სან-ლორენცო's ეკლესია ფლორენციაში. იტალია. 1042—46. ინტერიერი. 7. „ცელეის სახლი“ ქ. კაზიმეჟ-დოლიში. პოლონეთი. დაახლ. 1635. 8. ა. გაუდი. საცხოვრებელი სახლი „კასა მილა“ ბარსელონაში. ესპანეთი. 1905—1910. 9. შ. ე. კორბუზიე. ეკლესია რონშანში. საფრანგეთი. 1950—54. 10. მის ვან დერ როე. საცხოვრებელი სახლები ჩიკაგოში. აშშ. 1950—51.









*სტ. ასპინძის რაიონი (I).* **1.** ვარძია. მტკვრის ხეობა. **2.** ხერთვისის ციხე (X ს.). **3.** ოთის ციხე (შუა საუკ.). **4.** ახალშენის ეკლესია (XI ს.). **5.** სოფ. სარო. მეგალითური ნაგებობანი. **6.** ოლოდის კლდეში ნაკვეთი მონასტერი (X ს.).





*სტ. ასპინძის რაიონი (II).* **1.** სტელა ასპინძის რაიონის შესასვლელთან. **2.** დ. ასპინძა. **3.** დ. ასპინძა. კულტურის სახლი. **4.** სოფ. სერგიეთი. დატერასებული ფერდობი. **5.** დ. ასპინძა. საავადმყოფო. **6.** სოფ. რუსთავი. რვაწლიანი სკოლა. **7.** ხიდის ბურჯი — ასპინძის ბრძოლის მოწმე. **8.** სოფ. იდუმალა. საკოლმეურნეო საძოვრები.


1


2


3


4


6


5


7


8

„ეგვიპტის ღამეები“ (დაიდგა 1908); 2 სიმფონია (1883, 1889); ფანტაზია ფორტეპიანოსათვის ორკესტრთან ერთად ი. რიაბინინის თემებზე. საფორტეპიანო კვინტეტი, 2 სიმებიანი კვარტეტი, 2 საფორტეპიანო ტრიო; რომანსები.

*ლიტ.*: **Ц и п и н Г., Аренский, М., 1966.**

**არეოგრაფია** [ბერძნ. — Arēs, eōs — ომის ღმერთი (რომაულ მითოლოგიაში მას შეესაბამება მარსი), graphō — ვწერ], ასტრონომიის დარგი, რ-იც იკვლევს და აღწერს პლანეტა *მარსის* ზედაპირზე არსებულ წარმონაქმნებს („კონტინენტებს“, „ზღვებს“, „არხებს“, პოლარულ ქუდებს და სხვ.). ამჟამად ტერმ. „ა.“ ნაკლებად იხმარება.

**არეომეტრი** (ბერძნ. araios — სუსტი, მსუბუქი; არამკვრივი, აქ — თხევადი და metreō — ვზომავ), სითხეებისა და მყარი სხეულების სიმკვრივის საზომი ხელსაწყო. გამოიგონა ჰიპატიამ (400 წ.). ა-ის მუშაობის პრინციპი ემყარება *არქიმედეს კანონს*. ა-ს ათავსებენ სითხეში. სიმძიმის ძალის გავლენით ხელსაწყო მით უფრო ღრმად ეშვება სითხეში, რაც უფრო მცირეა ამ უკანასკნელის სიმკვრივე. განასხვავებენ მუდმივი წონისა და მუდმივი მოცულობის ა-ებს. მუდმივი წონის ა-ებია დ ე ნ ს ი მ ე ტ რ ი (ნახ. 1) და ხსნარების კონცენტრაციის საზომი ა. პირველის სკალა დაყოფილია სიმკვრივის ერთეულებად ($გ/სმ^3$), მეორისა — პროცენტობით (მოცულობის ან მასის მიხედვით). არის სპეციალური დანიშნულების ა-ებიც: ლ ა ქ ტ ო დ ე ნ ს ი მ ე ტ რ ი (რძის ცხიმიანობის განმსაზღვრელი), ს პ ი რ ტ ს ა ზ ო მ ი, შ ა ქ ა რ ს ა ზ ო მ ი და სხვ. მყარი სხეულების სიმკვრივეს ზომავენ მუდმივი მოცულობის ა-ით (ნახ. 2), რ-საც მიერთებული აქვს დამატებითი თეფში (არეომეტრული სასწორი) (იხ. *ჰიდროსტატიკური აწონა*). დისტანციური კონტროლის დროს ა. უკავშირდება ელექტრულ გადამწოდს, რ-იც ჩვენებებს გადასცემს ვიზუალურ და მარეგისტრირებელ ხელსაწყოს.




არეომეტრი. ნახ. 1. მინის დენსიმეტრი: 1. ღრუ კორპუსი; 2. მილისებრი ღერო; 3. ბალასტი; 4. შემკვრელი ნივთიერება; 5. სიმკვრივის სკალა; 6. ჩადგმული თერმომეტრი; 7. ტემპერატურის სკალა. ნახ. 2. მუდმივი მოცულობის არეომეტრი: 1. კორპუსი; 2. ბალასტი; 3. შემკვრელი ნივთიერება; 4. თეფში საწონისათვის; 5. რგოლური ჭდეული.

**არეოპაგი** (ბერძნ. Areios pagos < Areios — არესისა, pagos — ბორცვი), ხელისუფლების ორგანო ძვ. ათენში, წარმოიშვა გვაროვნ. წესწყობილების ეპოქაში უხუცესთა საბჭოს სახით. იკრიბებოდა *აკროპოლისის* მახლობლად მდებარე არესის ბორცვზე (აქედან — მისი სახელწ.). ძვ. წ. VIII ს-იდან ა-ის წევრები სამუდამოდ ინიშნებოდნენ ყოფილი *არქონტებისაგან*. ა. იყო არისტოკრატიის, მოგვიანებით — ოლიგარქიის დასაყრდენი. იგი ძირითადად სისხლის სამართლის მართლმსაჯულებას ახორციელებდა. ერთხანს პოლიტ. და რელიგ. ფუნქციებიც ეკისრა — კონტროლს უწევდა სახ. კრების საქმიანობას (შეეძლო *ვეტო* დაედო მისი გადაწყვეტილებისათვის), ზედამხედველობდა საკულტო წეს-ჩვეულებათა შესრულებას და სხვ. ათენის მონათმფლობელური დემოკრატიის განვითარების შედეგად ა-ის ხელისუფლება შეიზღუდა, ხოლო *ეფიალტეს* რეფორმის (ძვ. წ. 462) შემდეგ მან სრულიად დაკარგა პოლიტ. ხელისუფლება და მხოლოდ სასამართლო ფუნქციები შეინარჩუნა — განიხილავდა ზოგიერთი სისხლისსამართლებრივი და რელიგ. დანაშაულის საქმეებს. ა-ის გავლენა კვლავ გაიზარდა რომაელთა ბატონობის დროს, ხოლო ათენის დაქვეითებასთან ერთად ა-მა თანდათან დაკარგა მნიშვნელობა.

**არეოპაგიტიკა,** ბერძნ. ენაზე დაწერილ თხზულებათა კორპუსი. შედგება ოთხი ტრაქტატისა („საღმრთო სახელთათვის“, „ზეციური იერარქიისათვის“, „საეკლესიო იერარქიისათვის“, „მისტიკური თეოლოგიისათვის“) და ათი ეპისტოლისაგან. ა. *პროკლეს* ფილოს. ქრისტ. გადამუშავებაა. ა-ის მიხედვით, ღვთაებრივი არსება შეუცნობელია, ხდება მისი ემანაცია (გამოსხივება) მატერიაში სინათლის, ყოფიერების სახით. იგი გარშემორტყმულია ანგელოზთა სამი ტრიადით, რ-ებიც ერთმანეთისაგან განსხვავდებიან ზეციურ იერარქიაში ღმერთთან სიახლოვის ხარისხით. ღმერთამდე ამაღლება მხოლოდ ზეგონიერი ექსტაზით არის შესაძლებელი. ქრისტ. ფორმამ, რ-იც *ნეოპლატონიზმმა* ა-ში მიიღო, გზა გაუხსნა ნეოპლატონიზმს შუა საუკ. ქრისტ. სამყაროში და მნიშვნელოვანი გავლენა იქონია ქრისტ. აღმოსავლეთისა და დასავლეთის აზროვნებაზე. დასავლეთში მისი გავლენა იწყება IX ს-იდან (იოანე სკოტუს *ერიუგენა*) და გრძელდება XV—XVI სს-მდე (*ნიკოლოზ კუზანელი*, *ჯორდანო ბრუნო*). ა-ის *ეფრემ მცირის* ქართ. თარგმანმა დიდი გავლენა იქონია ქართ. ფილოს. აზროვნებაზე, კერძოდ, რუსთაველის ფილოს. შეხედულებათა ჩამოყალიბებაზე. ა. დაიწერა V ს. II ნახევარში (ცნობილი გახდა VI ს. დასაწყისში). მაგრამ ეს თხზულებანი უცნობმა ავტორმა I ს. მოღვაწეს *დიონისე არეოპაგელს* მიაწერა. ნამდვილი ავტორის ვინაობის დასადგენად მეცნიერებმა მრავალი ჰიპოთეზა წამოაყენეს. უკანასკნელი, ნუცუბიძე-ჰონიგმანის, კონცეფციის მიხედვით, ეს კორპუსი ეკუთვნის ქართვ. მოაზროვნე *პეტრე იბერს*. მის შედგენაში დიდი წვლილი მიუძღვის პეტრე იბერის მასწავლებელს *იოანე ლაზს*.

*გამოც.*: პ ე ტ რ ე ი ბ ე რ ი ე ლ ი (ფსევდო-დიონისე არეოპაგელი), შრომები, თარგმ. ეფრემ მცირისა, ს. ენუქაშვილის გამოც., თბ., 1961.

*ლიტ.*: **Н у ц у б и д з е Ш. И., Тайна Псевдо-Дионисия Ареопагита, Тб., 1942; Х о н и г м а н Э., Петр Ивер и сочинения Псевдо-Дионисия Ареопагита, пер. с франц., вступ. ст. Ш. Нуцубидзе, «თსუ შრომები», 1955, ტ. 59.**

*შ. ხიდაშელი.*

**არესი** (Arēs), ძვ. ბერძნ. მითოლოგიაში ომის მრისხანე ღმერთი, *ზევსისა* და *ჰერას* ძე. უპირისპირდება ათენა ქალღმერთს — სამართლიანი ომის მფარველს. თავდაპირველად (ჰომეროსის ხანამდე) ა. ქთონური ბუნების (ქვესკნელის) ღვთაება იყო, როგორც კეთილდღეობის, ისე სიკვდილის მომტანი, შემდგომში კი — მხოლოდ სიკვდილისა და უბედურებისა. ა. აფროდიტეს მეგობარი და მიჯნურია, რ-თანაც რამდენიმე შვილი ჰყავდა: ჰარმონია, *ეროსი* და სხვები. ა-ის კულტი ძვ. საბერძნეთში არ იყო გავრცელებული, მისი ერთადერთი ტაძარი აგებული იყო *თებეში*. რომაულ პანთეონში კი ერთ-ერთი მთავარი ღვთაება — *მარსი* შეესაბამება. ჰომეროსთან და ანტ. სახვით ხელოვნებაში ა. წარმოდგენილია ფარ-შუბით აღჭურვილ ახალგაზრდა, ძლიერ და პირქუშ მამაკაცად.

**არეტინო** (Aretino) პიეტრო (19. IV. 1492, არეცო, — 21. X. 1556, ვენეცია), იტალიელი მწერალი და პუბლიცისტი. მისი ბრწყინვალე სატირის ობიექტი იყო დრომოჭმული ტრადიციებიც და იმ დროის ბევრი გავლენიანი პირიც, რისთვისაც მას არიოსტომ „ღვთაებრივი არეტინო, ხელმწიფეთა რისხვა“ შეარქვა. ეს ბასრი სატირული ნიჭი გამოვლინდა მის პამფლეტებსა და, განსაკუთრებით, ცნობილ „დიალოგებში“ (5 ნაწილი; 3 ნაწილი გამოქვეყნდა „მსჯელობანის“ სახელწოდებით, 1534, 1536, 1539), რ-ებშიც უაღრესი სიზუსტითა და ხატოვნებითაა წარმოდგენილი XVI ს. ფეოდ.-კათოლ. იტალია და დაუნდობლადაა გამათრახებული იმდროინდელი საზ. ცხოვრების მრავალი მხარე. აღწერის სიზუსტით, კოლორიტულობით, თამამი აზრებითა და პრეციოზული სტილით გამოირჩევა ა-ს წერილები, რ-ებიც 6 ტომად გამოიცა (1537—1557). ა-ს შემოქმედების მნიშვნელოვანი ნაწილია კომედიები „მჭედელი“ (1533), „კურტიზანი ქალი“ (1534), „თვალთმაქცი“ (1542), „ტალანტა“ (1542), „ფილოსოფოსი“ (1546), რ-ებიც ხალხურ „კომედია დელ'არტეს“ უახლოვდებიან და სხვადასხვა სოც. ფენის მახვილგონივრულ ყოფითს სურათებს წარმოადგენენ. მასვე ეკუთვნის ტრაგედია „ორაცია“ (1546), სონეტები, ტერცინები, სტანსები, ეპიკური პოემები.

**„არეულობის ხანა“** (რუს. „Смутное время“, „Смута“), XVII ს. რუსული მატიანეების ტერმინი, რ-ითაც რუს. თავადაზნაურულ და ბურჟ. ისტორიოგრაფიაში აღინიშნებოდა 1606—07 გლეხთა ომისა და პოლონეთ-შვეციის ინტერვენციის ისტ. პერიოდი. ამ ტერმინში აერთიანებდნენ სრულიად განსხვავებული მიზეზების, მიზნებისა და მნიშვნელობის მოვლენებს. საბჭ. ისტორიოგრაფიაში ტერმინი „ა. ხ.“ არ იხმარება მისი არამეცნ. შინაარსის გამო.

**არეფიევი** ანატოლი ვასილის ძე (დ. 24. XI. 1918, სტავროპოლი, სამარის გუბ.), საბჭოთა თეატრ. მხატვარი. სსრკ სახ. მხატვარი (1967). სკკპ წევრი 1945-იდან. სწავლობდა პენზის სამხატვრო-პედ. ტექნიკუმში (1936—38). 1947-იდან მუშაობს ყირგ. (ფრუნზე) ოპერისა და ბალეტის თეატრში (1949-იდან მთავარ მხატვრად). გააფორმა 70-ზე მეტი საოპერო და საბალეტო სპექტაკლი, მ. შ. — ჟ. ბიზეს „კარმენი“ (1949), პ. ჩაიკოვსკის „გედის ტბა“ (1949), ა. ბოროდინის „თავადი იგორი“ (1954), ვ. ვლასოვის, ა. მალდიბაევისა და ვ. ფერეს „თოქთოგული“ (1958), კ. მოლჩანოვის „უცნობი ჯარისკაცი“ (1967) და სხვ. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, ორი სხვა ორდენითა და მედლებით.



ა. არეფიევი.

**არეში,** მდინარე ყვარლისა და ლაგოდეხის რ-ნებში, მდ. კაბალის მარჯვ. შენაკადი. სიგრძე 36 *კმ*, აუზის ფართ. 155 $კმ^2$. სათავე აქვს კახეთის კავკასიონის მთავარი წყალგამყოფი ქედის სამხრ. კალთაზე.

**არეშიძე** ვახტანგ მოსეს ძე (დ. 10. III. 1909, თბილისი), ქართვ. საბჭ. მსახიობი, საქ. სსრ დამს. არტისტი (1946). 1929 დაამთავრა თბილ. პროლეტკულტის დრამ. სტუდია. 1929—36 მუშაობდა საქართვ. სხვადასხვა თეატრში. 1936-იდან თბილ. მოზარდ მაყურებელთა ქართ. თეატრის მსახიობია. განასახიერა კომბლეს, ნიკოს (ნახუცრიშვილის „კომბლე“, „პატარა მეომრები“), ბაში-აჩუკის (კაჭკაჭიშვილის „ბაში-აჩუკი“, ა. წერეთლის მიხედვით), კიკვიძის (დარასელის „კიკვიძე“), რომეოს (შექსპირის „რომეო და ჯულიეტა“), ადვოკატ პატლენის (ფრანგ. ხალხ. პიესა „ადვოკატი პატლენი“) და სხვ. როლები.

**არეშიძე** ქრისტეფორე იოსების ძე (დ. 12. II. 1906, ქ. ცხინვალი), ქართველი საბჭ. ქიმიკოსი, საქ. სსრ მეცნ. აკად. წევრი (1969; წ.-კორ. 1961). ქიმ. მეცნ. დოქტ. (1957). საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1962). დაამთავრა თსუ (1931). საქ. სსრ მეცნ. აკად. ფიზ. და ორგ. ქიმ. ინ-ტის ორგ. კატალიზის ლაბორ. გამგე და თსუ-ის პროფესორი. ა-მ საფუძველი ჩაუყარა საქართველოში ნავთობის ქიმ. და ორგ. კატალიზის განვითარებას; აღმოაჩინა ალკილციკლოპენტენური ნახშირწყალბადების იზომერიზაციის ახალი რეაქცია; შეიმუშავა გოგირდიანი ნავთობპროდუქტების განგოგირდების ორიგ. მეთოდი და ახლებურად ახსნა ნავთობის თანმხლებ წყლებსა და აირებში გოგირდწყალბადის არსებობა; გუმბრინის ბაზაზე მოამზადა ნიკლის, ქრომისა და სხვ. ლითონების კატალიზატორები, რ-თაგან ზოგიერთი ქიმ. და კვების მრეწველობაში დაინერგა. ერთ-ერთმა პირველმა დაიწყო სსრკ-ში სინთეზური ცეოლითების კატალიზური თვისებების შესწავლა. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.



ქ. არეშიძე.

*თხზ.*: Исследование химической природы нефтей Грузии и контактных превращений углеводородов в присутствии гумбрина, Тб., 1960.

**არეშფერანი,** სოფელი ლაგოდეხის რ-ნში, ალაზნის ველზე, მდ. არეშის მარჯვ. ნაპირზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., ზემო ბოლქვი, ქევხიანი, ქვემო ბოლქვი, ხოშატიანი). ზ. დ. 260 *მ*, ლაგოდეხიდან 25 *კმ*. კ. ხეთაგუროვის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა, მემინდვრეობა, მებოსტნეობა, მევენახეობა, მეცხოველეობა. ეთერზეთები). საშ. და მუშაახალგაზრდობის სკოლა, საბავშვო ბაგა, კლუბი (კინოდანადგარი), 2 ბ-კა, ამბულ., კავშირგაბმ. განყ-ბა.


პ. არველაძე.

**არეცო** (Arezzo), ქალაქი ცენტრ. იტალიაში, მდ. არნოს ნაპირზე, ტოსკანის ოლქში. არეცოს პროვ. ადმ. ცენტრი. 84,8 ათ. მცხ. (1968). სარკინიგზო კვანძი. საფეიქრო (აბრეშუმის), კვების (ღვინის) მრეწვ., ლითონდამუშავება, მანქანათმშენებლობა.

ა. ცნობილია ძვ. წ. IV ს-იდან. დაარსებულია ეტრუსკების მიერ. მდიდარია ხელოვნ. ძეგლებით, მ. შ. — სანტა-მარია დელა პიევეს ეკლესია (XII ს. — XIII ს. დასაწყისი. მის საკურთხეველში ინახება პ. *ლორენცეტის* მრავალკარედი ხატი), რომანულ-გოტიკური ტაძარი (XIII–XVI სს.), გოტიკური ეკლესიები სან-დომენიკო (1275, *ჩიმაბუეს* „ჯვარცმა“), სან-ფრანჩესკო (დაწყებულია 1322, *პიერო დელა ფრანჩესკას* სახელგანთქმული ფრესკების ციკლი), პალაცო დელა ფრატერნიტა დეი ლაიჩი (1375–77, გაფართოებულია ბერნარდო როსელინოს მიერ, XV ს.), სანტა-მარია დელე გრაციეს ეკლესია (XIII–XV სს., არქიტ. ბენედეტო და მაიანო). პალაცო დელე ლოჯე (1573–81, ჯ. *ვაზარი*). არქეოლ., სამხატვრო მუზეუმები, ჯ. ვაზარის სახლი და სხვ.

**არვადი** (აქად. Arw/mada, ბერძნ. Arēdos), ძვ. ქალაქი-სახელმწიფო ჩრდ. ფინიკიაში (ახლანდ. სირია). პირველად იხსენიება ძვ. წ. XV ს. ეგვ. წყაროებში. ძვ. წ. XIV ს-ში განთქმული იყო ფლოტით. ჰქონდა კავშირი ხეთებთან, მტრული დამოკიდებულება — ეგვიპტესთან. ძვ. წ. I ათასწლეულის I ნახ. ემორჩილებოდა ასურეთს. ძვ. წ. VII ს. დამლევს ბაბილონმა დაიმორჩილა. აქემენიდთა ბატონობის დროს ავტონ. უფლებით სარგებლობდა. ძვ. წ. 332 ალექსანდრე მაკედონელს მიემხრო. ელინისტურ-რომაულ პერიოდში (ძვ. წ. 259-იდან) თვითმმართველობა ჰქონდა. ძვ. წ. V ს. დამლევიდან ა-ში მონეტა იჭრებოდა.

**არვალის ძმები** (ლათ. Arvales Fratres<arvum — ხნული; „მხვნელი ძმები“), 12-კაციანი ქურუმთა კოლეგია ძვ. რომში. ემსახურებოდა ნაყოფიერების ქალღმერთ დეა დიას. მთავარი დღესასწაული იყო სამდღიანი დღეობა მაისში (ამბარვალია); ქალღმერთს შესთხოვდნენ ნათესთა დაცვას, აკურთხებდნენ მინდვრებს; მსხვერპლად სწირავდნენ ხარს, ცხვარსა და ღორს. შემონახულია ქურუმთა ლოცვა და საგალობელი. კოლეგიამ იარსება IV ს-მდე.


არეცო. სანტა-მარია დელე გრაციეს ეკლესიის პორტიკი. დაახლ. 1490. არქიტექტორ ბენედეტო და მაიანო.

**არვე,** ცხვრის ან თხის ფარის ადრინდ. სახელწოდება. გვხვდება ძვ. ქართ. მწერლობის ძეგლებში. „ჯოგი თხათა და ცხოვართა“ (სულხან-საბა ორბელიანი).

**არველაძე** პეტრე იაკობის ძე (1888 სოფ. ჭაგანი, ახლანდ. სამტრედიის რ-ნი,— 1919), რევ. მოძრაობის მოღვაწე ამიერკავკასიაში. 1905–07 ეწეოდა პარტ. მუშაობას თბილისში. 1909 აირჩიეს რსდმპ (ბ) თბილ. კომიტეტის წევრად. 1910 დააპატიმრეს და გადაასახლეს ქ. ხარკოვში. I მსოფლიო ომის დროს ა. ეწეოდა პარტ. მუშაობას სამხრ.-დას. და თურქ. ფრონტებზე. თვითმპყრობელობის დამხობის შემდეგ ხელმძღვანელობდა ქ. ალექსანდროპოლის (ახლანდ. ლენინაკანი) ბოლშევიკური ორგანიზაციის მუშაობას. 1917 მონაწილეობდა ქ. თბილისში კავკ. ბოლშევიკური ორგანიზაციების I და კავკ. არმიის II ყრილობების მუშაობაში. იყო ალექსანდროპოლის საბჭოს ჯარისკაცთა სექციის თავ-რე. 1918 დამდეგს გაგზავნეს ბაქოში, სადაც იბრძოდა საბჭ. ხელისუფლების გამარჯვებისათვის, იყო ბაქოს სახკომსაბჭოს მდივანი. 1918–19 მონაწილეობდა თეთრგვარდიელ კაზაკთა ბანდებისაგან ქ. ასტრახანის გმირულ დაცვაში. იყო მე-11 არმიის ერთ-ერთი პოლკის კომისარი. დაიღუპა საბრძოლო პოსტზე. *ს. კვაჭაძე.*

**არვერნები** (Arverni), აკვიტანიაში (ახლანდ. ო ვ ე რ ნ ი) მცხოვრები გალური (კელტური) ტომი. ძვ. წ. I ს. ებრძოდნენ გალურ ტომს, ედუებს, გალიაში გავლენისათვის. ა.-ის ბელადმა *ვერცინგეტორიქსმა* გააერთიანა გალების ტომთა უმრავლესობა *იულიუს კეისრის* წინააღმდეგ. ა-მა მედგარი წინააღმდეგობა გაუწიეს რომაელებს, მაგრამ ალეზიის ბრძოლაში (იხ. *ალეზია*) ძვ. წ. 52 დამარცხების შემდეგ დამორჩილდნენ რომს. „ა“-გან წარმოდგა საფრ. პროვ. ოვერნის (Auvergne) სახელწოდება.

**არვიდა** (Arvida), ქალაქი სამხრ.-აღმ. კანადაში, მდ. საგენეის ნაპირზე, კვებეკის პროვინციაში. ა-ის პირველადი ალუმინის ქ-ნა უდიდესია კაპიტალ. სამყაროში. მისი სიმძლავრეა 338 ათ. *ტ* წელიწადში; ეკუთვნის „ალუმინიუმ კომპანი ოვ კანადას“. ქ-ნის ენერგეტ. ბაზაა მდ. საგენეიზე აგებული მძლავრი ჰესები (შიფშო I და II).

**არზა** (არაბ-სპარს. არიზე), ხელისუფლისადმი მიმართული წერილობითი თხოვნა თუ საჩივარი ფეოდ. საქართველოში. ტერმ. „ა.“ საქართველოში სპარსულიდანაა შემოსული დაახლ. XVII ს-ში. მანამდე ამგვარ საბუთს აჯა ეწოდებოდა. „არზით საჩივარი“ ჯეროვნად უნდა ყოფილიყო დასაბუთებული, ზოგჯერ კი დამატებითი მტკიცებულებით შემაგრებულიც. საქმის გადაწყვეტის ან წარმართვის ბრძანება ა-ს თავზე წაეწერებოდა ხოლმე (ა-ზე შეიძლებოდა მოპასუხის ან მოწმეთა ახსნა-განმარტების მიწერაც). ბრძანებაზე, ისევე როგორც თვით ა-ზე, ჩვეულებრივ, თარიღიც აღინიშნებოდა. მეფის ბრძანებაზე ბეჭდის დასმა და ა-ის დაბრუნება პატრონისათვის *მორდალის* კომპეტენციაში შედიოდა.

*ლიტ.*: ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ისტორიის მიზანი, წყაროები და მეთოდები წინათ და ეხლა, წგნ. 3, ნაკვ. 2 — ქართული სიგელთა-მცოდნეობა ანუ დიპლომატიკა, ტფ., 1926. *ი. ფუტკარაძე.*

**არზამასი,** ქალაქი რსფსრ გორკის ოლქში, მდ. ტიოშაზე (ოკის შენაკადი). არზამასის რ-ნის ცენტრი. სარკინიგზო კვანძი. 79 ათ. მცხ. (1974; 1939 წ. — 26 ათ., 1959 წ. — 42 ათ.). მანქანათმშ. საწარმოები, მსუბუქი (ფეხსაცმლის) და კვების (ლუდისა და ლიქიორის ქ-ნები, ხორცკომბინატი) მრეწვ., საშენ მასალათა წარმოება. პედინ-ტი, სოფ. მეურნ. მექანიზაციისა და ელექტრიფიკაციის ტექნიკუმები, სამედ. და მუს. სასწავლებლები; მხარეთმცოდნეობის მუზეუმი. ა. გაიდარის მემორიალური მუზეუმი, დრამ. თეატრი. ა-ში იყო ა. სტუპინის დაარსებული ფერწერის პირველი პროვ. სკოლა რუსეთში (იხ. *არზამასის ფერწერის სკოლა*). ა-ში 1901 გადაასახლეს მ. გორკი.

**„არზამასი“,** ლიტ. წრე პეტერბურგში (1815–18). წრის სახელწოდება დაკავშირებულია დ. ბლუდოვის სატირასთან „მოჩვენება არზამასის სამიკიტნოში...“, რ-შიც მოქმედება პროვ. ქ. არზამასში ხდება. „ა-ის“ წევრები ვ. ჟუკოვსკი, კ. ბატიუშკოვი, პ. ვიაზემსკი, ა. პუშკინი და სხვ. ნ. *კარამზინის* რეფორმის მომხრენი იყვნენ, ებრძოდნენ კონსერვატიულ ლიტ. საზ-ბას „რუსული სიტყვის მოყვარულთა საუბარი“, მოითხოვდნენ ლიტ. ენის ცოცხალ მეტყველებასთან დაახლოებას, პოეზიაში ახალი ჟანრების შემოტანას.

**არზამასის ფერწერის სკოლა** (1802–62), პირველი პროვინციული კერძო სამხატვრო სკოლა რუსეთში. დააარსა ა. სტუპინმა ქ. არზამასში და 1861-მდე ხელმძღვანელობდა მას. სკოლას მფარველობდა პეტერბ. სამხატვრო აკადემია, რ-იც საუკეთესო მხატვრებს (ყმების გამოკლებით) მედლით აჯილდოებდა, რაც მათ აკადემიაში სწავლის გაგრძელების უფლებას აძლევდა. თავის საუკეთესო პერიოდში (1830-იანი წწ.) ა. ფ. ს. ხელს უწყობდა ჟანრული ფერწერის განვითარებას, ახლოს იდგა *ვენეციანოვის სკოლასთან*. აქ სწავლობდნენ მხატვრები ნ. ალექსეევი, ნ. რაჩკოვი, კ. მაკაროვი, რ. სტუპინი და სხვ.

**არზანგი** (სპარს. არზანი — ფასი, პატივი, ღირსება), ფეოდალურ საქართველოში პატივი, რ-საც ღირსებისამებრ მიაგებდნენ ამა თუ იმ პირს. ამ ტერმინისაგან არის წარმომდგარი *უარზანგობა*.

**არზევი,** ქალაქი ჩრდ.-დას. ალჟირში (ორანის ვილაია), ხმელთაშუა ზღ. სანაპიროზე. დაახლ. 20 ათ. მცხ. (1968). ნავსადგური, გზატკეცილების კვანძი, რკინიგზის სადგური, ნავთობისა და აირის მრეწვ. ცენტრი. ნავთობგადასამუშავებელი, თხევადი აირის, ხელოვნური სასუქებისა და ამიაკის ქ-ნები. ნავთობ- და აირსადენის (ა. — ჰასი-მესაუდი, ა. — ჰასი-რმელი) ბოლო პუნქტი.

**არზი-მემლექეთი** (არაბ. არდ — მიწა, მემლექეთ — ქვეყანა), ფეოდ. მიწათმფლობელობის ძირითადი ფორმა შუა საუკ. ოსმალეთში. ა.-მ-ის ერთი ნაწილი ექვემდებარებოდა ხაზინას. ა.-მ-იდან გაიცემოდა აგრეთვე *ხასები* და *არფალიქები*, რ-ებსაც სულთანი შეწყალების სახით ურიგებდა ცენტრ. და პროვ. ადმ. მოხელეებს (ვეზირებს, კაფუჯი ბაშიებს, ყაზიასქერებს, ბეგლარბეგებს, სანჯაყბეგებს). ა.-მ-ის მნიშვნელოვანი ნაწილი იყო სამხ. საკარგავები (*თიმარი* და *ზეამეთი*), რ-ებსაც სალაშქრო მოვალეობის შესრულების პირობით აძლევდნენ სულთნის მხედრებს — *სიფაჰიებს*. ა.-მ-ის მთელი ფონდი სახელმწიფოს საკუთრებას შეადგენდა და ოსმ. სამხ. ფეოდ. სისტემის მატერ. საფუძველს ქმნიდა. ა.-მ-ის ძირითადი წყარო დაპყრობილი ქვეყნების მიწები იყო. ა.-მ. ოსმ. ხელისუფლებამ შემოიღო მესხეთშიც (დაპყრობის შემდეგ). ოსმ. პირობითი მიწათმფლობელობის დანერგვა განვითარებულ ქართულ ფეოდ. საზ-ბაში რეგრესული მოვლენა იყო. *ვ. ჩოჩიევი.*

**არზნე,** სოფელი ადიგენის რ-ნში (მლაშის სოფსაბჭო), მესხეთის ქედის სამხრ-ით, ფერსათის შტოქედის სამხრ.-დას. კალთაზე, მდ. ქვაბლიანის მარცხ. მხარეზე. ზ. დ.

1472 *მ*, ადიგენიდან 6 *კმ*. მოსახლ. დასაქმებულია მოხის მეხორცეობა-მერძევეობის საბჭ. მეურნეობაში. დაწყ. სკოლა, რვაწლ. სკოლა სოფ. მლაშეში (3 *კმ*).

**არზნი,** დაბა და ბალნეოლ. კურორტი სომხ. სსრ-ში, მდ. ჰრაზდანის ხეობაში. ერევნიდან 24 *კმ*, რკინიგზის სადგ. აბოვიანიდან 6 *კმ*. ზ. დ. 1280 *მ*. ჰავა ზომიერად თბილია. საშ. წლ. ტემპ-რა 9,3°C; მზის ნათების ხანგრძლივობა 2236 *სთ*. წელიწადში. ძირითადი სამკურნ. საშუალებაა ნახშირმჟავა ქლორიდულ-ჰიდროკარბონატულ-ნატრიუმიანი მინერ. წყალი, რ-საც იყენებენ სასმელად და აბაზანებისათვის. სამედ. ჩვენება: გულ-სისხლძარღვთა სისტემის, ღვიძლისა და საჭმლის მომნელებელი სისტემის ქრონ. დაავადებები, ნივთიერებათა ცვლის მოშლა და სხვა. სეზონი — მთელი წელი. სანატორიუმები, პოლიკლინიკა, სააბაზანო, მინერ. წყლის ჩამომსხმელი, მინა-ტარისა და ბროლის ქ-ნები. ა-იდან 2 *კმ*-ზე — არზნის ჰესი. ა-ის მახლობლად 1933 აღმოაჩინეს გვიანდ. აშელისა და ადრინდ. მუსტიეს ხანის ნამოსახლარი (შეისწავლეს 1946—49).

**არზრუმი,** იხ. *ერზურუმი*.

**არზრუმის (ერზურუმის) ოპერაცია 1915—16,** პირველი მსოფლიო ომის დროს კავკ. ფრონტზე რუსეთის არმიის (96 ათ. ქვეითი, დაახლ. 7 ათ. ცხენოსანი და 239 ქვემეხი) შეტევითი ოპერაცია თურქ. მე-3 არმიის (57 ათ. ქვეითი, 4 ათ. ცხენოსანი და 100 ქვემეხი) წინააღმდეგ 1915 წ. 28 დეკ-იდან (1916 წ. 10 იანვ.) — 1916 წ. 3 (16) თებ-მდე. ა. ო. დამთავრდა რუს. ჯარის გამარჯვებით და ციხესიმაგრე არზრუმის აღებით 1916 წ. 3(16) თებ. რუსებმა ხელთ იგდეს 8 ათ. ტყვე. ა. ო-ის წარმატებით დამთავრებამ განაპირობა ინგლ. და საფრ. თანხმობა დაედოთ რუსეთთან ხელშეკრულება თურქ. აზიური ნაწილის გაყოფის შესახებ (იხ. *საიქს-პიკოს ხელშეკრულება 1916*).

**არზრუმის (ერზურუმის) საზავო ხელშეკრულებები** ირანსა და ოსმალეთს შორის. 1. ა. ს. ხ. დაიდო 1823 წ. 28 ივლ. 1821—23 ომის შემდეგ, რ-იც ირანმა გააჩაღა ბაღდადის, ვანისა და სხვ. ზოგიერთ მომიჯნავე ოსმ. მფლობელობაში მყოფი მიწების დაპყრობის მიზნით. ირანმა მხოლოდ დროებით წარმატებას მიაღწია. მან ინგლ. ზეგავლენით შეწყვიტა ოსმალეთთან დავა და შეუდგა ომისათვის მზადებას რუს. წინააღმდეგ ამიერკავკასიაში. ა. ს. ხ-ის თანახმად, ირანმა ოსმალეთს დაუბრუნა დაპყრობილი ტერიტორია. ორივე მხარემ ვალდებულება იკისრა, არ დაეშვათ მეჯოგე ტომების თავისუფალი მიმოსვლა საზღვრებზე, არ მიეცათ თავშესაფარი ერთიმეორის ემიგრანტებისათვის, ხელი არ შეეშალათ ვაჭრებისა და წმ. ადგილების მოსალოცავად ჩასულ მორწმუნეთათვის და სხვ.

2. ა. ს. ხ. გ ა მ ი ჯ ვ ნ ი ს შ ე ს ა ხ ე ბ დაიდო 1847 წ. 20 მაისს. მას წინ უსწრებდა გამუდმებული სასაზღვრო კონფლიქტები, მომლოცავთა დევნა და ვაჭართა შევიწროება ორივე სახელმწიფოს მხრივ. 1843 ინგლ. და რუს. მთავრობათა ინიციატივითა და მონაწილეობით საზღვრების დასაზუსტებლად შეიქმნა შერეული კომისია, რ-მაც მუშაობა დაამთავრა 1847. ა. ს. ხ-ის ძალით მხარეებმა გაინაწილეს ზოჰაბის სანჯაყი (ქურთისტანი), ირანმა უარი თქვა ქ. სულეიმანიის შეერთების განზრახვაზე, ხოლო ოსმალეთმა ირან. სამფლობელოდ ცნო მოჰამერა (მდ. შატ-ელ-არაბის შესართავთან); მას მიენიჭა აგრეთვე შატ-ელ-არაბზე ნაოსნობის უფლება. ა. ს. ხ-მ უცვლელად დატოვა 1823 ა. ს. ხ-ის ზოგიერთი მუხლი. სადემარკაციო კომისიის შექმნის მიუხედავად, ირანსა და ოსმალეთს შორის ამის შემდეგაც დიდხანს გრძელდებოდა სასაზღვრო კონფლიქტები, რ-ებსაც რუსეთი და ინგლისი თავიანთი გავლენის გასაძლიერებლად იყენებდნენ. ოსმალეთის იმპერიის დაშლის შემდეგ (1918) ირან-ოსმ. სასაზღვრო კონფლიქტებს დაემატა უთანხმოებანი ერაყთანაც. საზღვრებისათვის დავა მოწესრიგდა ოსმალეთსა და ირანს შორის 1926, ხოლო ირანსა და ერაყს შორის 1937 ხელშეკრულებებით. *ვ. ჩოჩიევი*.

**არზუმანიანი** ანუშავან აგათონის ძე [14 (27). II. 1904—18. VII. 1965, მოსკოვი], საბჭ. ეკონომისტი და საზ. მოღვაწე, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1962), სკკპ წევრი 1923-იდან. 1936 დაამთავრა წითელი პროფესურის აგრ. ინ-ტი. 1937-იდან სამეცნ. და პედაგ. სამუშაოზეა. 1956-იდან სსრკ მეცნ. აკად. მსოფლიო ეკონ. და საერთაშ. ურთიერთობათა ინ-ტის დირექტორი იყო. 1962-იდან სსრკ მეცნ. აკად. ეკონ. მეცნ. განყ-ბის აკადემიკოს-მდივანი. ა-ის ნაშრომები ძირითადად სახელმწ.-მონოპ. კაპიტალიზმის, მსოფლიო კაპიტალ. სისტემის კრიზისის, მუშათა კლასის მდგომარეობისა და ბრძოლის, მსოფლიო რევ. პროცესის პრობლემებს ეხება. ა-ის ნაშრომებში მოცემულია აგრეთვე საბჭ. ეკონ. მნიშვნელოვანი საკითხები (კაპიტ. დაბანდებათა ეფექტურობის ამაღლების გზები და სხვ.). ა-ის უმნიშვნელოვანესი ნაშრომები თარგმნილია სხვადასხვა ენებზე. ა. იყო სსრკ VI მოწვევის უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, აგრეთვე სხვა ორდენებითა და მედლებით.

*თხზ*.: Борьба двух систем и мировое развитие, М., 1964; Кризис мирового капитализма на современном этапе, М., 1962; Обнищание рабочего класса в капиталистическом обществе, М., 1958; Проблемы современного капитализма, М., 1963; Экономические проблемы общественного развития, Избр. труды, М., 1968.

**ართანა,** სოფელი თელავის რ-ნში (სანიორის სოფსაბჭო), მდ. დიდხევის (ლოპოტის შენაკადი) მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 460 *მ*, თელავიდან 21 *კმ*. ფ. მახარაძის სახ. კოლ-ბა (მევენახეობა). რვაწლ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, ამბულ., შუა საუკ. ეკლესია.

**ართვინ-ბოლნისის ბელტი,** გეოტექტონიკური ერთეული მცირე აზიის ჩრდ. ნაწილსა და სამხრ. კავკასიაში (მოიცავს საქართვ. ტერიტორიის დიდ ნაწილსაც). ვარაუდობენ, რომ ვრცელდება ართვინიდან მარნეულამდე. ართვინისა და ქციახრამის უბნებზე ძველი კრისტ. და მეტამორფული სუბსტრატია გაშიშვლებული. გამოყო პ. *გამყრელიძემ* 1964.

ა.-ბ. ბ. საქართვ. ფარგლებში იყოფა ჯავახეთისა და ბოლნისის ზონებად. ჯავახეთის ზონა ძირითადად აგებულია ნეოგენური და მეოთხეული კონტინენტური წარმონაქმნებითა და ლავებით (ანდეზიტები, დაციტები, ბაზალტები, დოლერიტები). ჭაბურღილების საშუალებით დადასტურდა ამ წარმონაქმნების ქვეშ ცარცული და პალეოგენური ნალექების არსებობა. ბოლნისის ზონაში სუბსტრატის საფარი აგებულია ზედაპალეოზ., ქვედა.-და შუაიურული, ზედაცარცული და შუაეოცენური, უმთავრესად ვულკანოგენური, ასევე კარბონატული და ტერიგენული წარმონაქმნებით. *ა. ჩიქოვანი*.

**ართვინი,** ქალაქი ჩრდ.-აღმ. თურქეთში, მდ. ჭოროხის ნაპირზე, ბათუმიდან 50 *კმ*. ართვინის ვილაიეთის ადმ. ცენტრი. 9,8 ათ. მცხ. (1965).

**ა. ფეოდ.** საქართვ. ისტ. პროვ. *კლარჯეთის* ქალაქი იყო. მდებარეობდა მეტად მნიშვნელოვანი გზების შესაყარზე. ერთმანეთთან აკავშირებდა, ერთი მხრით, კარნუ-ქალაქს (არზრუმს), ბაიბურთს, არტაანს, არტანუჯსა და, მეორე მხრით, ბათუმ—გონიოსა და ხუფათს. მდ. ჭოროხის აუზი და, კერძოდ, ა. ძველთაგანვე კოლხეთის ბრინჯაოს მეტალ. მნიშვნელოვანი კერა იყო. ამ ადგილას ჯერ კიდევ გვიანდ. ბრინჯაოს ხანაში გაჩნდა დასახლება, რ-იც VIII—IX სს-ში ფეოდ. ქალაქი გახდა. ა. თავდაპირველად ქართველთა საკურაპალატოს ეკუთვნოდა, შემდეგ გაერთ. საქართვ. შემადგენლობაში შევიდა. ერთიანი ქართ. სახელმწიფოს დაშლის შემდეგ კი სამცხე-საათაბაგოს მნიშვნელოვან ქალაქად ითვლებოდა. XVI ს. ბოლოდან, სამხრ. საქართველოში ოსმალთა გაბატონების შემდეგ, ა. დაკნინდა. 1878-იდან შევიდა რუსეთის იმპერიის შემადგენლობაში როგორც ოკრუგის ცენტრი. 1918-იდან ა. ისევ თურქ. საზღვრებშია. *გ. ცქიტიშვილი*.

**ართვინის განძი,** ძვ. წ. XII—XI სს. ბრინჯაოს ნივთების განძი. აღმოაჩინეს 1932 ქ. ართვინის მახლობლად, მიტოვებულ მაღაროში. განძი შედგება 2 კოლხური ცულის, ვერტიკალურ ხვრელიანი იარაღის, 2 სეგმენტისებრი იარაღის, თოხისა და ზოდისაგან. ვერტიკალურხვრელიანი იარაღი ხითხუროობასთან უნდა ყოფილიყო დაკავშირებული. მსგავსი იარაღი აღმოჩენილია ჭოროხის აუზის მეტალ. კერის გავრცელების ფარგლებში: ერთი — ყარა-დერეში (ახლანდ. სოფ. განთიადი, ხელვაჩაურის რ-ნი), მეორე — ჩაისუბანში (ქობულეთის რ-ნი). ა. გ. კოლხური წარმოშობისაა. ანალოგიები ცნობილია კოლხ. კულტ. გავრცელების მთელ ტერიტორიაზე. ა. გ-ის მიხედვით, ამ კულტ. გავრცელების უკიდურესი სამხრ. საზღვარია ართვინი. ა. გ. ხელოსანს (მდნობელს) ეკუთვნოდა. ნივთები დაცულია ქ. ანკარის ეთნოგრ. მუზეუმში.

*ლიტ*.: ბ ი ტ ე ლ ი კ., ართვინში აღმოჩენილი ბრინჯაოსაგან გაკეთებული არქეოლოგიური ნაშთები, «ენიმკის მოამბე», 1938, ტ. 2, ნაკვ. 2; ქ ო რ ი ძ ე დ., კოლხური კულტურის ისტორიისათვის, თბ., 1965.
*დ. ქორიძე*.



ართვინის განძი: 1, 3. ბრინჯაოს ცულები; 2. ვერტიკალურ ხვრელიანი ბრინჯაოს იარაღი; 4, 6. სეგმენტისებრი იარაღი; 5. ბრინჯაოს თოხი.

**ართიკი,** ქალაქი (1945-იდან) სომხ. სსრ-ში, ართიკის რ-ნის ცენტრი, არაგაწის მთის ძირში. რკინიგზის სადგ. ლენინაკან—პემზაშენის შტოზე. 13,3 ათ. მცხ. (1970). ტუფის მოპოვება-დამუშავების მნიშვნელოვანი ცენტრი (1929-იდან). ვაკუუმური ელექტროლუმლების ქ-ნა, ხალიჩების და წინდების საქსოვი ფ-კები.

**ართიკის სამაროვანი,** გვიანდ. ბრინჯაოს და რკინის ხანის სამაროვანი (ძვ. წ. XIV—IX სს.) სომხ. სსრ ლენინაკანის რ-ნში, მთა არაგაწის დას. ფერდობზე, ტუფის კარიერის ტერიტორიაზე. სამაროვნის შესწავლა დაიწყო 1960-იდან (ტ. ხაჩატრიანი). ა. ს. ამიერკავკ. ძეგლთა შორის გამოირჩევა სამარხთა აღნაგობით. სამარხები კატაკომბურია — ამოჭრილია ღრმა, ოთხკუთხი ჭა, მისი ქვედა ნაწილის ცალი მხრის გაფართოებით შექმნილია სამარხი კამერა, სადაც ერთ, იშვიათად ორ, მიცვალებულს ასვენებდნენ. დაკრძალვის შემდეგ სამარხის ჭას ტუფის სარქველს გაუკეთებდნენ ან ამოაშენებდნენ.

მოპოვებულია მდიდარი არქეოლ. მასალა: შავპრიალა და ორნამენტირებული თიხის ჭურჭელი, ბრინჯაოს იარაღი (საბრძოლო და სამეურნეო), სამკაული და სხვ. ზოგ სამარხში რთული გეომ. ორნამენტით შემკული ქსოვილის ნაშთიც აღმოჩნდა. არქეოლ. მასალის მიხედვით, ა. ს. ცენტრ. ამიერკავკ. კულტურათა ჯგუფს უნდა განეკუთვნოს. ბოლო წლებში ა. ს-ზე რკინის ფართო ათვისების ხანის სამარხებიც გამოვლინდა.

*ლიტ*.: Х а ч а т р я н Т. С., Материальная культура древнего Артика, Ер., 1963.
*კ. ფიცხელაური*.


ართიკის სამაროვანი. ძვ. წ. XIV—IX სს. კატაკომბური სამარხები. გეგმები და ჭრილები.

**ართრიტი** (ბერძნ. arthron—სახსარი,-itis—ანთება), სახსრების დაავადება. ვითარდება ინფექციური სნეულების, სახსრის კვების დარღვევის, ინტოქსიკაციის, ტრავმისა და სხვ. შედეგად. ზოგჯერ ა. დამოუკიდებელ დაავადებად ჩამოყალიბდება, ზოგ-

ჯერ კი სხვა რომელიმე დაავადების გამოვლინებაა. ა-ს ახასიათებს სახსრის ტკივილი, შესივება, სიწითლე, დეფორმაცია, ფუნქციის დარღვევა, ადგილ. ან საერთო ტემპ-რის მომატება და სხვ. ერთი სახსრის დაავადებას მონოართრიტი ეწოდება, რამდენიმე სახსრისას — პოლიართრიტი. წარმოშობის მიხედვით განარჩევენ ტრავმულ, ინფექციურ, ალერგიულ და დისტროფიულ ა-ს. ინფექციური ა. ორგანიზმში სპეციფ. ინფექციის (ტუბერკულოზი, ათაშანგი, დიზენტერია, გონორეა, სეფსისი, ბრუცელოზი) არსებობასთან არის დაკავშირებული. დისტროფიული ა. ვითარდება ნივთიერებათა ცვლის მოშლის შედეგად (მაგ., *ნიკრისის ქარის* დროს). ალერგიულ ა-ს იწვევს ორგანიზმის რეაქცია ზოგიერთი შრატის ან საკვები პროდუქტის მიმართ. ტრავმული ა. ვითარდება სახსრის დაზიანების შედეგად. მიმდინარეობის მიხედვით განარჩევენ მწვავე, ქვემწვავე, ქრონ., მშრალ და ექსუდაციურ (სეროზულ, ჩირქოვან ან სისხლიან) ა-ს. ა-ის შედეგად ზოგჯერ სახსარში არ ვითარდება არსებითი ცვლილებები და შესაძლოა სახსრის ფუნქცია სრულიად აღდგეს, ზოგჯერ კი ა. იწვევს სინოვიური გარსის, ძვლების სასახსრე ზედაპირის, სასახსრე ჩანთის, ხრტილებისა და იოგების მნიშვნელოვან დაზიანებას, სახსრის დეფორმაციას და ნაწილობრივ ან სრულ უძრაობას.

მკურნალობა. ა-ის გამომწვევი მიზეზის მოცილება. ა-ის ხასიათის შესაბამისად, იყენებენ ანტიბიოტიკებს, ჰორმონულ პრეპარატებს, ანთების საწინააღმდეგო და ტკივილგამაყუჩებელ საშუალებებს; ავადმყოფს ენიშნება ფიზიოთერაპია, სამკურნ. ფიზკულტურა, ბალნეოთერაპია (წყალტუბო, ევპატორია, პიატიგორსკი და სხვ.). ხშირად მიმართავენ ქირურგ. მკურნალობას.

**ართროგრიპოზი** (ბერძნ. arthron — სახსარი და grypos — გამრუდებული, გაღუნული), კიდურების სახსართა თანდაყოლილი დაკრუნჩხვა (კონტრაქტურა). ვითარდება კუნთების განლევისა და კუნთოვანი ბოჭკოების ცხიმოვანი ქსოვილით შეცვლის შედეგად. ა-ის დროს აქტ. მოძრაობა შეზღუდული ან სრულიად შეუძლებელია. გაძნელებულია პასიური მოძრაობაც. ზემო კიდურები მიკრულია ტანზე და გაშლილია იდაყვის სახსარში, მაჯა და თითები დაკრუნჩხულია. ქვემო კიდურები მოხრილი და განზიდულია მენჯ-ბარძაყის სახსარში, მუხლის სახსარში გაშლილია; ტერფი დეფორმირებულია და გვერდზეა მოქცეული. მკურნალობის მიზანია დეფორმირებული სახსრის გასწორება და ფუნქციის აღდგენა, რისთვისაც მიმართავენ გამასწორებელ ნახვევს, ოპერაციას, ვარჯიშს. რაც ადრე დაიწყება მკურნალობა, მით უკეთესია შედეგი.

**ართროზი** (ბერძნ. arthron—სახსარი), ნივთიერებათა ცვლის დარღვევით გამოწვეული სახსრების ქრონ. დაავადება. შეიძლება განვითარდეს ინტოქსიკაციის, ინფექციური დაავადების (ტიფი, ათაშანგი და სხვ.), სახსრის ტრავმის (მაგ., მოტეხილობა), აგრეთვე სახსრების მძიმე ფიზ. დატვირთვის (მაგ., ბალეტის მსახიობებს ან მტვირთავებს შორის) და გაცივების (მაგ., ცხელი საამქროს მუშებს შორის) შედეგად. ა-ის მიზეზია სახსრის მკვებავი არტერიების დაზიანება, რაც აფერხებს სახსრების სისხლით მომარაგებას და იწვევს ასეპტიკურ ნეკროზს. თავდაპირველად ზიანდება სასახსრე ჩანთის ე. წ. სინოვიური გარსი, შემდეგ ძვლების სასახსრე ზედაპირის მფარავი ხრტილი, ირღვევა მისი მთლიანობა, ძვალი შიშვლდება და თანდათანობით იშლება (მადეფორმირებელი ართრიტი). ა. მეტწილად ხანდაზმულთა დაავადებაა, ვითარდება მენჯ-ბარძაყის, მუხლისა და ტერფის სახსრებში. დაავადება იწყება თანდათანობით, შეუმჩნევლად, მოვლითი ტკივილით, რაც ზღუდავს სახსრის მოძრაობას. ტკივილი ძლიერდება ფიზ. დატვირთვის ან, პირიქით, სრული უძრაობის შემდეგ.

მკურნალობა ამბულატორიულია, ავადმყოფს ენიშნება ტკივილგამაყუჩებელი და ჰორმონული პრეპარატები, ფიზიოთერაპია (თბური პროცედურები, ულტრაბგერა), მასაჟი, სამკურნ. ფიზკულტურა, საკურორტო თერაპია (წყალტუბო, ევპატორია). მძიმე შემთხვევაში მიმართავენ სახსრის ოპერაციას (ართროდეზი, ართროპლასტიკა).

**ართრონი** (ბერძნ. arthron — ნაწევარი), იგივეა, რაც *არტიკლი*, ნაწევარი.

**ართური** (Arthur) ჩესტერ ალენ (5. X. 1830, ფერფილდი, ვერმონტის შტ.,— 18. XI. 1886, ნიუ-იორკი), აშშ-ის სახელმწ. მოღვაწე, იურისტი. 1853-იდან ადვოკატად იყო ნიუ-იორკში, გახდა რესპ. პარტიის გავლენიანი წევრი. 1880 აირჩიეს აშშ-ის ვიცე-პრეზიდენტად, ხოლო პრეზიდენტ ჯ. *გარფილდის* მკვლელობის (20. IX. 1881) შემდეგ გახდა აშშ-ის 21-ე პრეზიდენტი (1881—85).

**ართურის ლეგენდები,** ძვ კელტური თქმულებები ბრიტების ნახევრად ლეგენდარულ მეფე ართურზე (V—VI სს.), რ-იც ებრძოდა ბრიტანეთში შეჭრილ საქსებს. ართური მოხსენებულია ნენიუსის (დაახლ. 796), უილიამ მალმზბერელის (1125), ჯეფრი მანმათელის (1147) და სხვ. ისტ. თხზულებებში. თქმულებები შემოინახეს და საფრანგეთსა და ინგლისში გაავრცელეს ბრეტონელმა ბარდებმა. ამ ხალხურ თქმულებებში მეფე ართურის პიროვნება ზღაპრულ-ჯადოსნური თვისებებითაა მოსილი. იგი თავისი ხალხის— კელტების დამოუკიდებლობისა და ბედნიერებისათვის იბრძვის. თქმულებები მოგვითხრობს ბედნიერთა ნეტარ ქვეყანაზე, ადამიანთა და ცხოველთა უცნაურ

არიანეს მოგზაურობა შავი ზღვის გარშემო (II ს.)

ძმობა-მეგობრობაზე, ჯადოსნურ წყაროებსა და სულჩადგმულ ხეებზე, გრძნეულ ადამიანებზე, რ-თაც ბუნების ენა ესმით; ავალონის ზღაპრულ კუნძულზე, სადაც ფერიამ სასიკვდილოდ დაჭრილი ართური გადააფრინა, მეფის გამოჯანმრთელებასა და კელტების ხსნაზე; ართურისა და ჯინევრას ქორწინებაზე; სამეფო კარის მრგვალ მაგიდასთან რაინდთა თავშეყრაზე; მათს ფათერაკებზე წმ. გრაალის თასის ძიებისას. XII ს-ში ახალი სარაინდო ეპოქის წარმოდგენების შესაბამისად, ა. ლ. ფართოდ გაავრცელეს ფრანგმა და ანგლო-ნორმანმა *ტრუვერებმა* და გერმ. *მინეზინგერებმა*. ა. ლ. ბევრი შემოქმედის შთაგონების წყარო გახდა (კრეტიენ დე ტრუა, ვოლფრამ ფონ ეშენბახი, ტ. მალორი, ე. სპენსერი, ჯ. დრაიდენი, ე. ბულვერ-ლიტონი, უ. მორისი, ა. ტენისონი, მ. ტვენი და სხვ.).

**ართხმო,** სოფელი ყაზბეგის რ-ნში (სნოს სოფსაბჭო), მდ. ართხმოსწყლის (ჯუთის შენაკადი) მარცხ. ნაპირზე, კავკასიონის მთავარი წყალგამყოფი ქედის ჩრდ. კალთაზე. ზ. დ. 2000 *მ*, ყაზბეგიდან 15 *კმ*. სნოს ვ. ი. ლენინის სახ. კოლ-ბა (მეცხვარეობა). დაწყ. სკოლა, საშ. სკოლა-ინტერნატი სოფ. სნოში (4 *კმ*), ბ-კა.

**არი** (ლათ. area — ფართობი), ფართობის ერთეული საზომთა მეტრულ სისტემაში. უდრის ისეთი კვადრატის ფართობს, რ-ის გვერდი 10 *მ*-ია, ე. ი. 1 *არ*=100 *მ*². უფრო მეტად გამოიყენება მიწის საზომი ერთეული *ჰექტარი* (შემოკლებული აღნიშვნა *ჰა*). 1 *ჰა*=100 *არ*=10 000 *მ*².

**არია** (იტალ. aria — ჰაერი), ოპერის, ორატორიის, კანტატის დასრულებული ვოკალური ეპიზოდი (ნომერი), რ-საც მომღერალი ორკესტრის თანხლებით ასრულებს. ა-ს ოპერის დრამატურგიის განვითარებაში ისეთივე ადგილი უჭირავს, როგორც მონოლოგს დრამაში. ა-თვის დამახასიათებელია ფართო მღერადობა. მას ხშირად *რეჩიტატივი* უძღვის წინ. ა-ის ნაირსახეობანია ა რ ი ე ტ ა, ა რ ი ო ზ ო, კ ა ვ ა ტ ი ნ ა და სხვ. სამნაწილიან არიას, რ-ის მესამე ნაწილი პირველის გამეორებაა, ეწოდება არია და კაპო. ა-ს უწოდებენ აგრეთვე მღერადი ხასიათის მქონე ზოგიერთ ინსტრუმ. პიესას.

**არიაბჰატა** (დ. 476 — გ. წ. უცნობია), ინდოელი ასტრონომი და მათემატიკოსი. ა. ციფრების აღნიშვნის საკუთარი სისტემით სარგებლობდა. მის თხზულებაში („არიაბჰატიამი") უმთავრესად გადმოცემულია ასტრონ. გამოთვლებისათვის საჭირო ცნობები, გვხვდება რიცხვებიდან კვადრ. და კუბური ფესვების ამოღება, მარტივი ამოცანები განტ. შედგენასა და ამოხსნაზე, მოყვანილია $\pi$ მიახლოებითი მნიშვნელობა (3,1416) და სხვ.

**არიადნე** (Ariadnē), ბერძნ. მითოლოგიაში კრეტის მეფის *მინოსის* ასული, თავდაპირველად კრეტის უძველესი ღვთაება. გადმოცემის მიხედვით, ა-ს ძაფის დახმარებით *თესევსმა* თავი დააღწია მინოსის ლაბირინთს და ა. თან წაიყვანა, მაგრამ მძინარე მიატოვა კ. ნაქსოსზე (სხვა ვერსიით კი ა. არტემიდამ განგმირა). აქ ა. გახდა ქურუმი და *დიონისეს* მეუღლე. ლეგენდის თანახმად, დიონისეს ნაჩუქარი გვირგვინი, ა-ს სიკვდილის შემდეგ, თანავარსკვლავედად (*ჩრდილოეთის გვირგვინი*) გადაიქცა. არსებობს მეტაფორული გამოთქმა „არიადნეს ძაფი" — სიძნელეების, რთული ვითარების დაძლევის საშუალება.

**არიანე** ფლავიუს (Arrianos Phlabios, Arrianus Flavius) (დაახლ. 95—175), ძვ. ბერძენი ისტორიკოსი და ფილოსოფოსი, დაიბადა ბითინიის ქ. ნიკომედიაში. ფილოს. *ეპიქტეტეს* მოწაფე. კარგად იცნობდა ბერძნ. და რომაულ ლიტ-რას. მაღალი სამხ. თანამდებობანი ეჭირა. 131—137 კაპადოკიის მმართველი იყო. აღმ. ფუნქციებთან ერთად დაკისრებული ჰქონდა იმპერიის საზღვრების დაცვაც. ამ მიზნით 131 ახლო ხანებში იმპ. *ადრიანეს* დავალებით მოიარა შავი ზღვის აღმ. სანაპირო. თავისი საინსპექციო მოგზაურობის შედეგებზე ა-ს იმპერატორისათვის გაუგზავნია ოფიც. ანგარიში, რ-საც იგი „ლათინურ წერილს" უწოდებს. შემდეგ მან ეს მოხსენება ლიტერატურულად გადაამუშავა და უწოდა „მოგზაურობა შავი ზღვის გარშემო" („Periplus Pontou Euxeinu"). „მოგზაურობის" I ნაწილში ა. აღწერს შავი ზღვის სანაპიროს ტრაპეზუნტიდან დიოსკურიამდე, ჩამოთვლის აქ მოსახლე ტომებს (სანები, მაკრონები, ჰენიოხები, ზიდრიტები, ლაზები, სანიგები, აფსილები, აბაზგები), იხსენიებს აქაურ „მეფეებს" და ახასიათებს მათს დამოკიდებულებას რომთან. აქვე აღწერს სანაპიროზე არსებულ ციხესიმაგრეებს (აფსაროსი, ფასისი, სებასტოპოლისი), ასახელებს მდინარეებსა და აღნიშნავს მათს შესართავებს შორის არსებულ მანძილებს. „მოგზაურობის" პირველი ნაწილი ძირითადად ემყარება ა-ს მიერ პირადად შეკრებილ მასალას. იგი ძვირფასი წყაროა II ს. კოლხეთის სოც.-ეკონ. ისტ., პოლიტ. ვითარების, რომთან დამოკიდებულების, მოსახლ. ეთნ. შემადგენლობის, ისტ., გეოგრ. და სხვა საკითხების შესასწავლად. ნაკლები მეცნ. ღირებულება აქვს — „მოგზაურობის" II და III ნაწილებს, რ-ებიც დაწერილია წერილობითი წყაროებისა და ზეპირი გადმოცემების საფუძველზე. მათში აღწერილია შავი ზღვის სანაპირო ხაზი ბოსფორიდან ტრაპეზუნტამდე და სებასტოპოლისიდან ბიზანტიონამდე. ა. როგორც კაპადოკიის მმართველი, დიდ როლს ასრულებდა მეზობელ სამეფოებთან ურთიერთობის მოგვარებაში და ალანთა შემოსევებისაგან იმპერიის აღმ. საზღვრების დაცვაში. საფიქრებელია, რომ მან მონაწილეობა მიიღო ალანთა საკითხზე გამართულ მოლაპარაკებაში იბერიის მეფე *ფარსმან II-თან* და ამავე დროს დაათვალიერა კასპიის კარი (დარიალი) მისი გამაგრების მიზნით. ალანთაგან თავდაცვას ეხება აგრეთვე ა-ს თხზულებები: „ალანთა ისტორია" და „ტაქტიკა". მასვე ეკუთვნის ნაშრომები „ძაღლებით ნადირობისათვის", „ინდოეთი", „მოგონებანი ეპიქტეტეზე" და სხვ. ა-ს საუკეთესო შრომად ითვლება „ალექსანდრეს ანაბასისი" (I—XII წიგნი), რ-იც ერთ-ერთი ძირითადი წყაროა ალექსანდრე მაკედონელის ლაშქრობათა ისტორიისათვის.

*თხზ.*: მოგზაურობა შავი ზღვის გარშემო, ნ. კეჭაღმაძის გამოც., თბ., 1961.

*ლიტ.*: ჯ ა ნ ა შ ი ა ს., საქართველო ადრინდელი ფეოდალიზაციის გზაზე, შრომები, [ტ.] 1, თბ., 1949; М е л и к и ш в и л и Г. А., К истории древней Грузии, Тб., 1959.

*მ. ინაძე.*

**არიანელობა,** ა რ ი ო ზ ე ლ ო ბ ა, მიმდინარეობა, წარმოშობილი ქრისტ. ეკლესიაში IV—VI სს-ში. საფუძველი ჩაუყარა დაახლ. 318 ალექსანდრიელმა (ეგვ.) ხუცესმა არიოზმა. წინააღმდეგ მსოფლიო ქრისტ. ეკლესიის დოგმისა, რ-ის მიხედვით ძე ღმერთი (იესო ქრისტე) მამა ღმერთის ერთარსი და თანასწორია, ა-ის თანახმად, ქრისტე დასაბამიდან არ არსებობდა მამა ღმერთთან ერთად, იგი შემდეგშია შექმნილი ადამიანის მსგავსად. ქრისტეში, რ-იც ერთსა და იმავე დროს ღმერთიც არის და ადამიანიც, ჭარბობს ადამიანურობა (იგი ნახევარღმერთია). ა-მ დიდი განხეთქილება შეიტანა როგორც ქრისტ. წრეებში, ისე მაშინდელ ბიზანტ. საზ-ბაში; იგი მჭიდროდ იყო გადახლართული სოც. მოძრაობასა და რომის (მოგვიანებით ბიზანტ.) ორბიტაში მოქცეული პროვინციების პოლიტ. ბრძოლასთან. 320 ალექსანდრიის საეკლ. კრებაზე ა. დაგმეს, მაგრამ მას მხარი დაუჭირა აღმ. ეპისკოპოსთა ნაწილმა. კონსტანტინე დიდის მიერ მოწვეულმა *ნიკეის საეკლესიო კრებამ 325* ა. მწვალებლობად გამოაცხადა და საეკლ. დოგმად აღიარა ძე ღმერთის მამა ღმერთთან ერთარსობა. გართულებულმა ვითარებამ კონსტანტინე აიძულა შერიგებოდა ა-ს. დაიწყეს დევნა ა-ის მოწინააღმდეგეებისა, განსაკუთრებით *ათანასე ალექსანდრიელისა,* რ-საც მხარი დაუჭირა დას. ეკლესიამ. აღმ. ეკლესიაში საიმპერატორო ხელისუფალთა მხარდაჭერით წარმოიშვა შემთანხმებლური (ე. წ. ნახევრად არიანული მიმდინარეობა), რ-იც ამტკიცებდა ძე ღმერთის არა „ერთარსობას", არამედ „მსგავსარსობას". კონსტანტინოპოლის საეკლესიო კრებამ (381) საბოლოოდ დაგმო ა., ხოლო დას. ეკლესიაში მოძლვრებას წმ. სამების შესახებ დაუმატეს დოგმატი სულიწმიდის წარმოშობისა არა მარტო მამა ღვთისაგან, არამედ ძე ღვთისაგანაც (filioque). აღმ. ეკლესიაში ა-ის ნაშთები დიდხანს შემორჩა. იგი შემოინახეს, აგრეთვე იმ გერმ. ტომებმა, რ-თაც ქრისტიანობა მიიღეს აღმოსავლეთიდან — *გუთებმა,* ვანდალებმა, ბურგუნდებმა და სხვ. ყველაზე დიდხანს ა. შემორჩა *ლანგობარდებში* (VII ს-მდე). ა-ის სახესხვაობაა XVII ს. პოლონეთში გავრცელებული *სოცინიანობა.*

*ლიტ.*: ყ ა უ ხ ჩ ი შ ვ ი ლ ი ს., ლექციები ბიზანტიის ისტორიიდან, წგნ. 1, თბ., 1948; Б о л о т о в В. В., Лекции по истории древней церкви, т. 4, П., 1918; С а м у и л о в В., История арианства на Латинском Западе, СПб., 1890; D u c h e s n e L., Histoire ancienne de l'église, 4 éd., t. 3, P., 1911; G w a t k i n H. M., Studies of arianism, 2 ed., Camb., 1900.

*გ. გოზალიშვილი.*

**არიან-ქართლი,** ქართვ. ხალხის თავდაპირველი სამშობლო „მოქცევაჲ ქართლისაჲს" მიხედვით. ამ წყაროს ცნობით, ალექსანდრე მაკედონელის მიერ მცხეთაში მმართველად დატოვებული აზო ა-ქ-ის მეფის შვილი იყო. აზო წასულა მამის ქვეყანაში — „არიან ქართლად", — იქიდან წამოუყვანია 18 სახლი ანუ გვარი და მცხეთასა და მის მიდამოებში დაუსახლებია. ასე გაჩენილა ქართ. მოსახლ. საქართვ. აწინდელ მიწა-წყალზე.

ა-ქ-ის პრობლემას სხვადასხვა დროის მრავალი მკვლევარი შეეხო, მაგრამ სათანადოდ გაშუქებული მაინც არ არის. აზრთა სხვადასხვაობას განსაკუთრებით სახელის — „არიანის" რაობა იწვევს. ზოგი მკვლევარი მას აზოს მამის სახელად მიიჩნევს, ზოგი — ქვეყნისა და მის მცხოვრებთა სახელის მსაზღვრელად. საცილობელია ა-ქ-ის ლოკალიზაციის საკითხიც. მართალია, ყველა მკვლევრის აზრით, იგი კავკ. სამხრეთით მდებარეობდა, მაგრამ კერძოდ სად, დადგენილი არ არის. ამ საკითხის შესახებ არსებულ მოსაზრებათა შორის განსაკუთრებით საგულისხმოა ორი აზრი: აკად. ს. ჯანაშია თვლის, რომ ა-ქ. „წარმოადგენს მოგონებას ჰარი ქვეყნის, როგორც ქართველთა უძველესი საცხოვრისის შესახებ. რეალურად აქ შესაძლებელია იგულისხმებოდეს როგორც მიტანი, ისე ურარტუც, ვანის ტბის მიდამოები, რადგანაც... ჰარი ქვეყანა შეიცავდა ერთსაც და მეორესაც" (შრომები, ტ. 2, გვ. 70). გ. მელიქიშვილის აზრით, ა-ქ. უნდა იყოს საქართველოს სამხრ.-დას. კუთხე, რ-იც ერთ დროს აქემენიდთა ირანის საბრძანებელში შედიოდა და რ-საც უფრო ჩრდ-ით მოსახლე ქართველები არიან-ქართლს ანუ ირანის ქართლს უწოდებდნენ.

*ლიტ.*: მ ე ლ ი ქ ი შ ვ ი ლ ი გ., საქართველოს, კავკასიისა და მახლობელი აღმოსავლეთის უძველესი მოსახლეობის საკითხისათვის, თბ., 1965; ჯ ა ნ ა შ ი ა ს., უძველესი ეროვნული ცნობა ქართველთა პირველსაცხოვრისის შესახებ..., შრომები, [ტ.] 2,



არიადნე. ტერაკოტა. ძვ. წ. II-I სს. აღმოჩენილია მცხეთაში (სარკინე).

თბ., 1952; Меликишвили Г. А., К истории древней Грузии, Тб., 1959.

*ქ. გრიგოლია.*

**არიარათე** (Ariarathēs), კაპადოკიის მმართველებისა და მეფეების სახელი ძვ. წ. IV—I სს-ში.

ა. I განაგებდა კაპადოკიას ძვ. წ. IV ს. ალექსანდრე მაკედონელის სიკვდილის შემდეგ გაძლიერდა და დამოუკიდებლობისათვის დაიწყო ბრძოლა. *პერდიკამ* დაამარცხა და ჩამოახრჩო. ა. II მართავდა კაპადოკიას ძვ. წ. IV ს. ა. III, შვილიშვილი ა. II-ისა, კაპადოკიის პირველი მეფე ძვ.წ. 255—220; *სელევკიდებთან* კავშირის შედეგად განავრცო თავისი სამფლობელოები. ა. IV, ა. III-ის ძე, მეფობდა ძვ. წ. 220—163, მეგობრული ურთიერთობა ჰქონდა სელევკიდებთან; ანტიოქე III-ის დამარცხების შემდეგ რომს გაუერთგულდა. ძვ. წ. 183—179 ეომებოდა ფარნაკე პონტოელს და წაართვა მიტაცებული მიწები. ა. V, ა. IV-ის ძე; მეფობდა დაახლ. ძვ. წ. 163—130; მფარველობდა და ავრცელებდა ბერძნ. კულტურას კაპადოკიაში. მეგობრული ურთიერთობა ჰქონდა რომთან. ა. VIII, ა. VI-ის ძე და ა. VII-ის ძმა; მეფობდა დაახლ. ძვ. წ. 110—95, კაპადოკიელთა ამ დინასტიის უკანასკნელი წარმომადგენელი. *მითრიდატე VI ევპატორმა* გააძევა კაპადოკიიდან და თავისი ძე ა. IX გაამეფა, რ-საც რამდენჯერმე ეკავა კაპადოკიის ტახტი (ჯერ რვა წლის ასაკში ძვ. წ. 110, შემდეგ 100, მესამედ — 90, მეოთხედ — 88); დაიპყრო თრაკია და მაკედონია. უკანასკნელი ა. X, ტახტზე ავიდა თავისი ძმის არიობარზანე III-ის სიკვდილის შემდეგ ძვ. წ. 42. იგი კაპადოკიიდან განდევნა და მოკლა მარკუს *ანტონიუსმა*.

*თ. ყაუხჩიშვილი.*



არიბალოსი.

**არიბალოსი** (ძვ. ბერძნ. aryballos), სფერული მოყვანილობის დაბალყელიანი და ფართოტუჩიანი საზეთე ჭურჭელი. პირთან ვერტიკალურად მიერთებული ბრტყელი ყური ზონარზე ჩამოსაკიდებლად იყო გამიზნული. ვერცხლის ა. აღმოჩენილია საქართველოში (ვანი).

*ო. ლორთქიფანიძე.*

**არიდული მცენარეულობა** (ლათ. aridus — მშრალი, გამხმარი, მწირი), მცენარეულობა, რ-იც გავრცელებულია მშრალი ჰავის პირობებში (უდაბნო, ველი), სადაც აორთქლებული ტენის რაოდენობა მოსულ ნალექებს აღემატება. ა. მ-ს განეკუთვნება: 1. მრავალწლოვანი მცენარეები, რ-ებსაც სიმშრალეში აორთქლების მცირე ინტენსივობა და ქსოვილებში წყლის დიდი რაოდენობით შეწოვისა და დაგროვების უნარი აქვთ (*სუკულენტები*); 2. მრავალწლოვანი მცენარეები, რ-ებიც მშრალ პერიოდში დროებით კარგავენ მიწისზედა ორგანოებს, ტენით უზრუნველყოფის დროს კი კვლავ აღიდგენენ დაკარგულ ორგანოებსა და ფიზიოლოგიურ ფუნქციებს (*ეფემეროიდები*); 3. ერთწლოვანი მცენარეები, რ-ებიც გვალვის დაწყებამდე ასწრებენ სასიცოცხლო ციკლის გავლას (*ეფემერები*).

**არიდული ჰავა,** უდაბნოებისა და ნახევარუდაბნოების ჰავა. ახასიათებს ჰაერის ტემპ-რის დიდი დღეღამური და წლიური ამპლიტუდები, ნალექების უმნიშვნელო რაოდენობა ან თითქმის სრული უნალექობა (100—150 *მმ* წელიწადში). უდაბნოზე გამავალი მდინარეები, რ-ებიც უფრო ნოტიო უბნებიდან მოედინება, აქ თხელდება და ხშირად მლაშე ტბებიან გაუდინარ ქვაბულებში იკარგება. გაშიშვლებული მიწის ზედაპირის ტემპ-რა დღე-ღამის განმავლობაში მკვეთრად ირყევა, რის გამო მკვრივი ქანებიც კი იშლება და ქვიშად იქცევა. ქარს ადვილად გადააქვს მშრალი ქვიშა და ბარხანებისა და დიუნების ტალღოვან რელიეფს ქმნის.

ა. ჰ. ყველაზე მკვეთრად გამოხატულია ტროპ. და სუბტროპ. განედებზე (საჰარა, არაბეთის ნ.-კ-ისა და ავსტრალ. უდაბნოები). უფრო მაღალ განედებზე დაკავშირებულია ოკეანის სიშორესთან (ცენტრ. და შუა აზიის უდაბნოები) ან იმ ქედებთან, რ-ებიც ოკეანიდან წამოსულ სინოტივეს ეღობება წინ (ჩრდ. და სამხრ. ამერ. უდაბნოები).

**არიელები** (ძვ. ინდ., ძვ. ირან. arya — კეთილშობილი), სამეცნ. ლიტ-რაში სხვადასხვა მნიშვნელობის მქონე ტერმინი. ამჟამად ა-ს უწოდებენ მხოლოდ ინდოირანულ ენებზე მოლაპარაკე ხალხებსა და ტომებს. ა-ს—კეთილშობილებს—უწოდებენ თავიანთ თავს ინდ. და ირან. ენების უძველესი ძეგლების — *ვედისა* და *ავესტის* შემქმნელი ტომები, ამით ისინი ემიჯნებოდნენ დამორჩილებულ ან მეზობელ ხალხებს. XIX ს. შუა წლებიდან ტერმინს უმართებულოდ იყენებდნენ ინდოევროპულ ოჯახში შემავალ ენებზე მოლაპარაკე ხალხთა კრებით სახელად, რასაც საფუძვლად ედო მცდარი წარმოდგენა ამ ხალხთა რასობრივი და კულტ. ერთიანობის შესახებ. რასისტულმა ლიტ-რამ (განსაკუთრებით ფაშისტურ გერმანიაში) ამ ტერმინს ანტიმეცნ. შინაარსი მიანიჭა და რასობრივი დისკრიმინაციის იარაღად გამოიყენა.

ა. გეოგრ. სახელწოდებათა საფუძველიცაა; მაგ., საშ. ირან. ერāნ შაჰრ-იდახ მომდინარეობს არიანავაეჯა, ირანის თანამედროვე სახელი.

*ლიტ.*: Авдиев В. И., История Древнего Востока, 2 изд., М., 1953; Дьяконов И. М., История Мидии от древнейших времен до конца IV в. до н. э., М.—Л., 1956; Cameron G. G., History of early Iran, Chi., 1936.

*მ. ანდრონიკაშვილი.*

**არიელი,** პლანეტა *ურანის* თანამგზავრი. აღმოაჩინა უ. ლასელმა (1851), პლანეტიდან დაშორებულია 191,8 ათ. *კმ*. გარემოქცევის პერიოდია 2 *დღ-ღ*, 12 *სთ*, 29,7 *წთ*. დიამეტრი დაახლ. 1330 *კმ*, საშ. ვარსკვლავიერი სიდიდე 15,5.

**არიერგარდი** (ფრანგ. arrière-garde — ზურგის დაცვა), ჯარის ქვეგანაყოფი, ნაწილი ან შენაერთი, რ-იც ჯარს იცავს უკან დახევის ან ფრონტის გასწვრივ (ფლანგური მარში) მოძრაობის დროს. ა. უზრუნველყოფს ჯარის მთავარი ძალების შეუფერხებელ გადაადგილებას. ა-ის შემადგენლობა, ამოცანები და მთავარი ძალებისაგან დაშორება დამოკიდებულია შექმნილ მდგომარეობასა და დასაცავი მთავარი ძალების ოდენობაზე. ძველად ა-ში იყენებდნენ კავალერიას, თანამედროვე ჯარებში — სატანკო და მოტომსროლელ ქვეგანაყოფებს, აგრეთვე საარტ., საინჟინრო და სხვ. ქვეგანაყოფებით გაძლიერებულ ნაწილებს.

**არიერსცენა** (ფრანგ. arrière — შედგენილ სიტყვებში — უკანა), სცენის უკანა ნაწილი, ძირითადი სცენის გაგრძელება. ა-ზე იდგმება დეკორაციები პერსპექტივის, სიღრმის, სივრცის, ილუზიის შესაქმნელად.

**არიეტა** (იტალ. arrietta, aria-ს კნინობითი ფორმა), მცირე ზომის *არია*, რ-ისთვისაც დამახასიათებელია გამომსახველობის სისადავე და სასიმღერო ხასიათის მელოდია.

**არივარა** ნარიხირა (825—880), იაპონელი პოეტი, უფლისწული. თქმულებებად ქცეული მისი ფათერაკიანი ცხოვრება IX ს. და მომდევნო პერიოდების ბევრ ლიტ. ძეგლს დაედო საფუძვლად. ვარაუდობენ, რომ თვითონაა ავტორი ცნობილი იაპ. მოთხრობისა „*ისე-მონოგატარი*“, რ-იც ა-ს თავგადასავალს მოგვითხრობს და მისსავე ლექსებს შეიცავს. ა-ს ეს და სხვა ლექსებიც *ტანკის* ჟანრს განეკუთვნება. დიდად პოპულარული იყო მისი ნატიფი სატრფიალო და პეიზაჟური ლირიკა, რ-ის ნიმუშები, X ს-იდან მოყოლებული, არაერთ ანთოლოგიაში შევიდა. შემონახულია ა-ს პირადი კრებ. „არივარაასონსიუ“.

**არიზონა** (Arizona), შტატი აშშ-ის დას. ნაწილში. ფართ. 295 ათ. *კმ*². მოსახლ. 1752,1 ათ. კაცი (1970), მ. შ. დაახლ. 75% ქალაქში ცხოვრობს. ადმ. ც — ქ. ფინიქსი. ტერიტ. დიდი ნაწილი მთიანია (სიმაღლე 3861 *მ*-მდე), ჩრდ.-აღმ. ნაწილი უკავია კოლორადოს პლატოს, სამხრ.-აღმ. — ხილის პლატოს. ჰავა — ცხელი, არიდული. ნალექები 100—500 *მმ* წელიწადში.

ა-ის მეურნ. წამყვანი დარგებია სარწყავი მიწათმოქმედება და სამთომოპოვებითი მრეწველობა. მთავარი სას.-სამ. კულტურაა ბამბა. დიდი ფართობი უკავია ბოსტნეულსა და იონჯის ნათესებს. გაშენებულია ციტრუსები. მეცხოველეობა სახორცე-სამატყლე მიმართულებისაა. მდ. კოლორადოზე (ნევადის შტ. საზღვარზე) აგებულია ქვეყნის ერთ-ერთი უდიდესი ჰესი—ჰუვერი (ბოულდერ-დამი, სიმძლავრე 1,3 მლნ. *კვტ*). ა. აშშ-ში პირველ ადგილზეა სპილენძის მოპოვებით. მთავარი საბადოებია მაიამი, ბისბი და მორენსი. წარმოებს აგრეთვე ვერცხლისა და ოქროს მოპოვება. განვითარებულია ფერადი მეტალ. (სპილენძის გამოდნობა, მეორეული ალუმინის წარმოება ქ. ფინიქსში და სხვ.), ლითონდასამუშ., კვების, ავიარაკეტული და რადიოელექტრონული მრეწვ. განვითარებულია ტურიზმი. ა-შია ეროვნ. პარკი, დიდი კანიონი.

**არითმეტიზაცია** ლოგიკაში, ფორმალური თეორიის შესახებ ბჭობის (მსჯელობის) თარგმნა არითმეტიკულ ფორმულათა ენაზე; უფრო ზუსტად, ფორმალური თეორიის *მეტაენისა* და *მეტათეორიის* არითმეტიკაში გამოსახვა. პირველად განახორციელა კ. გედელმა. ა-ს გედელიზაციასაც უწოდებენ. ფორმალური თეორიის მეტათეორიაში განიხილავენ ფორმალური თეორიის ობიექტებს (სიმბოლოებს, ფორმულებს და დამტკიცებებს), რ-ებიც უსასრულო სიმრავლეს ქმნიან, მაგრამ შესაძლებელია მათი გადანომვრა. ნუმერაციით ობიექტების ყოველ კლასს შეუთანადდება ნატურალური რიცხვების გარკვეული კლასი, კერძოდ, იმ რიცხვთა კლასი, რ-ებიც ობიექტების მოცემული კლასის ელემენტთა ნომრებია. ამის საფუძველზე ყოველ მეტათეორ. $P_n$ - ადგილიან ატრიბუტს შეგვიძლია შევუთანადოთ არითმეტიკული $Q_n$ - ადგილიანი ატრიბუტი, ისე, რომ თუ $x_1, \ldots, x_n$ ობიექტებია და $y_1, \ldots, y_n$ მათი ნომრები, მაშინ $P(x_1, \ldots, x_n)$ ჭეშმარიტია მაშინ და მხოლოდ მაშინ, როდესაც ჭეშმარიტია $Q(y_1, \ldots, y_n)$. სხვა სიტყვებით: შეგვიძლია ჩავთვალოთ, რომ მეტათეორიული დებულებები ლაპარაკობენ არა ობიექტებზე, არამედ მათ ნომრებზე. ამით ყოველ მეტათეორ. დებულებას შეუთანადდება არითმეტიკული დებულება, რ-იც, წაკითხული ნუმერაციის თვალსაზრისით, აღნიშნული მეტათეორიული დებულებაა. ა-ის დროს არ იყენებენ ფორმალური თეორიის რაიმე ინტერპრეტაციას. თუ ფორმალური თეორია შეიცავს არითმეტიკის საკმარისი ნაწილის ფორმალიზაციას (ამჟამად ვიყენებთ ინტერპრეტაციას), მაშინ ა-ით ფორმალური თეორიის მეტათეორია თვით ფორმალურ თეორიაში გამოისახება.

*ლ. მჭედლიშვილი.*

**არითმეტიკა** (ბერძნ. arithmētikē < arithmós — რიცხვი), მეცნიერება რიცხვებისა და ამ რიცხვებზე არითმეტიკულ მოქმედებათა შესახებ. პრაქტ. და კულტ. მოღვაწეობისათვის აუცილებელია ადამიანს ჰქონდეს საკმაო ცოდნა რიცხვებისა და შეეძლოს მათი მეშვეობით არითმეტ. მოქმედებათა შესრულება. სწორედ ამიტომ წარმოადგენს ა. ბავშვთა სკოლამდელი აღზრდის ერთ-ერთ ელემენტს და სასკოლო პროგ-

რამის აუცილებელ საგანს. მისი მიზანია, შეასწავლოს ბავშვებს ნატურალური და დადებითი რაციონალური წილადი *რიცხვები*, მათზე არითმეტიკული მოქმედებანი: *შეკრება, გამოკლება, გამრავლება* და *გაყოფა* და მისცეს თვლასა და გაზომვასთან დაკავშირებული უმარტივესი ამოცანების ამოხსნის მტკიცე ჩვევები. ამ საგნის სწავლება ავითარებს ლოგიკურ აზროვნებას, მოსაზრებულობას და წარმოადგენს მათ. და ფიზ. მთელი შემდგომი შესწავლის საფუძველს.

მათ. მრავალი ცნება აიგება ნატურალური რიცხვების საშუალებით, ამიტომ ა. წარმოადგენს ერთ-ერთ ძირითად მათ. მეცნიერებას. ნატურალურ რიცხვთა თეორიის აქსიომატურ აგებასთან და რიცხვის ცნების განზოგადების ლოგიკურ ანალიზთან დაკავშირებით, ხშირად იხმარება ტერმინი თეორ. ა. ა-ის საფუძველზე აღმოცენდა *ალგებრა* და *რიცხვთა თეორია*.

ა. შეიქმნა უძველეს დროში თვლასა და უმარტივეს გაზომვებთან დაკავშირებულ პრაქტ. მოთხოვნათა საფუძველზე. ა-ის განვითარება დაკავშირებული იყო ადამიანთა სამეურნეო მოღვაწეობასა და სოც. ურთიერთობათა გართულებასთან და იმ მოთხოვნებთან, რ-ებსაც მას სხვადასხვა მეცნიერება უყენებდა. პირველყოფილი ადამიანი ფლობდა მხოლოდ საგნების მცირერიცხოვან ჯგუფთა თვლის ტექნიკას. უძველესი დროიდან შემორჩენილი კულტ. ძეგლები საშუალებას გვაძლევს ვიმსჯელოთ მაშინდელი ა-ული ტექ. დონეზე. პირველი სარწმუნო წყარო ძვ. ცივილიზაციის ეპოქაში ა-ული ცოდნის შესახებ არის ძვ. ეგვიპტის *მათემატიკური პაპირუსები*, რ-ებიც დაწერილია ჩვ. წ-მდე 2 ათასი წლის წინ. ბაბილონელების ა-ული კულტურის საკმაოდ მაღალ დონეზე მეტყველებს ჩვ. წ-მდე 2—3 ათასი წლის წინ შედგენილი *ლურსმული მათემატიკური ტექსტები*. ბაბილონელების წერილობითი ნუმერაცია წარმოადგენდა ათობითი სისტემის თავისებურ გაერთიანებას სამოცობითთან. ძვ. ბერძნებთან ა-ის პრაქტ. მხარე არ განვითარებულა. ანბანის ასოებით გადმოცემული ბერძენთა წერითი ნუმერაცია რთული გამოთვლებისათვის უფრო ნაკლებ მოსახერხებელი იყო, ვიდრე ბაბილონელებისა. სამაგიეროდ, ძვ. ბერძენმა მათემატიკოსებმა საფუძველი ჩაუყარეს ა-ის თეორ. საკითხების დამუშავებას. მათ მოგვცეს რიცხვთა თეორიის პირველი თეორემები (*ევკლიდე*, ერატოსთენე, *დიოფანტე*). ა-ის განვითარება დაკავშირებულია ინდ. კულტურასთან, რამაც დიდი გავლენა მოახდინა როგორც წინა აზიისა და ევრ., ისე აღმ. აზიის (ჩინეთი, იაპონია) ქვეყნებზე. კერძოდ, ინდოელებმა შექმნეს პოზიციური ათობითი *თვლის სისტემა*, რ-იც ემყარება მათ მიერ შემოტანილ ათ ციფრს (ნულის ჩათვლით). შუა საუკ. აღმოსავლეთის და ევროპის კულტ. ადრინდ. პერიოდის მათემატიკოსები ძირითადად რიცხვებზე მოქმედებათა ხერხების გამარტივებასა და დახვეწაზე მუშაობდნენ. XVII ს. დამდეგს სწრაფად გაუმჯობესდა გამოთვლის ხერხები, რაც გამოწვეული იყო გაზრდილი პრაქტ. მოთხოვნებით (საზღვაოსნო ასტრონომიისა და მექანიკის ამოცანები, გართულებული კომერც. გაანგარიშებანი და სხვ.). XVIII ს. დასაწყისში გამოთვლის შესრულებისა და ჩაწერის ხერხებმა თანამედროვე სახე მიიღო.

რუსეთში XVII ს. დასაწყისში ბერძნ. ნუმერაციის მსგავს სლავურ ანბანურ ნუმერაციას იყენებდნენ. კარგად იყო დამუშავებული ზეპირი ნუმერაციის სისტემაც. XVIII ს. დასაწყ. რუსულ ა-ულ თხზულებებს შორის განსაკუთრებული მნიშვნელობა ჰქონდა ლ. მაგნიცკის „არითმეტიკას“ (1703).

საქართველოში ძველი დროიდან XIX ს-მდე იყენებდნენ ქართულ ანბანურ ნუმერაციას, თუმცა X ს-ში არაბებისაგან ინდური ციფრებიც გადმოიღეს. ქართველების ა-ის ცოდნის დონეზე მეტყველებს X—XII სს. რამდენიმე ასტრონ. ტრაქტატი. ა-ის ზოგიერთი ცნება გვხვდება ს.-ს. ორბელიანის ლექსიკონშიც. ჩვენამდე მოაღწია XVIII ს. რუსულიდან და გერმანულიდან თარგმნილმა არითმ. შინაარსის რამდენიმე ხელნაწერმა. 1800 გ. *თარხნიშვილმა* დაწერა სახელმძღვანელო, რ-იც ორი ნაწილისაგან შედგება. პირველს ეწოდება „არითმეტიკა“, მეორეს — „არითმეტიკის ვაჭრობის საქმეში გამოყენება“.

XVII ს. მიწურულამდე ყველა ევრ. სახელმწიფოში, ისევე როგორც ძვ. აღმ. ქვეყნებში, ა-ის სახელმძღვანელოები, როგორც წესი, მხოლოდ პრაქტ. მიზნებს ისახავდა. გადმოცემის ფორმა დოგმატური იყო. ეს სახელმძღვანელოები ყოველგვარი დასაბუთების გარეშე მხოლოდ ზოგიერთი სახის ამოხსნილი ამოცანებისა და ა-ულ მოქმედებათა წესების კრებულებს წარმოადგენდა. თეორ. სახელმძღვანელოებში, რ-თა რიცხვი უმნიშვნელო იყო, არითმ. დებულებათა დასაბუთება, *ევკლიდეს „საწყისების“* გავლენით გეომეტრიის ბაზაზე ხდებოდა. მხოლოდ XVII ს. მიწურულში ალგებრის, ანალიზური გეომეტრიისა და უსასრულოდ მცირეთა ანალიზის განვითარებამ ცხადყო თეორ. ა-ის განვითარების მიზანშეწონილობა, რიცხვის შესახებ მოძღვრებასთან დაკავშირებული საკითხების თეორ. დამუშავების აუცილებლობა. რ. *დეკარტი*, ი. *ნიუტონი* და გ. *ლაიბნიცი* იმ დასკვნამდე მივიდნენ, რომ ალგებრის აგება უნდა ხდებოდეს არა გეომეტრიის, არამედ ა-ის საფუძველზე, ამასთანავე ა-ის დაფუძნება უნდა წინ უსწრებდეს ალგებრის დაფუძნებას.

ა-ის აქსიომატური აგება, რაც დაკავშირებულია მათემატიკის ლოგიკური საფუძვლების კრიტ. განხილვის საერთო პროცესთან, იწყება XIX ს-ში. ამავე საუკ. შუა წლებში ჰ. გრასმანმა შექმნა ძირითად აქსიომათა სისტემა, რ-იც ისე განსაზღვრავს ნატურალურ რიცხვთა შეკრებისა და გამრავლების მოქმედებებს, რომ ა-ის დანარჩენი დებულებანი მათგან ლოგიკურად გამომდინარეობს. გრასმანის აგების სრულყოფაა *პეანოს აქსიომები*. მიუხედავად ამისა, საკითხი ა-ის დაფუძნების შესახებ ჯერ კიდევ დასრულებულად არ შეიძლება ჩაითვალოს.

*ლიტ.*: Арнольд И. В., Теоретическая арифметика, 2 изд., М., 1939; Гребенча М. К., Арифметика, 2 изд., М., 1952; Депман И. Я., История арифметики, 2 изд., М., 1965; Клейн Ф., Элементарная математика с точки зрения высшей, пер. с нем., 3 изд., т. 1, М.—Л., 1935; Молодший В. Н., Основы учения о числе в XVIII и нач. XIX вв., М., 1963.

**არითმეტიკული მოწყობილობა,** ელექტრონული ციფრული გამომთვლელი მანქანის (ცგმ) ერთ-ერთი ძირითადი ნაწილი, რ-ის დანიშნულებაა არითმ. და ლოგიკური ოპერაციების შესრულება. ა. მ-ში ნებისმიერი არითმ. ან ლოგიკური ოპერაცია არსებითად დაყვანილია ელემენტარულ ოპერაციებამდე (რიცხვის ან ცალკეული თანრიგის კოდის მიღება, კოდის გაცემა, კოდების შეკრება და სხვ.), რ-ებიც თანამიმდევრულად სრულდება. არითმ. ოპერაციებს განეკუთვნება შეკრება, გამოკლება, გამრავლება, გაყოფა და ფესვის ამოღება. უკანასკნელი ორი მოქმედება, აგრეთვე ახარისხება, ლოგარითმების, ტრიგონომ. ფუნქციებისა და სხვ. განსაზღვრა ხშირად სტანდ. ქვეპროგრამებით ხდება. ცგმ-ის ძირითადი ოპერაციაა შეკრება, რ-ზედაც დაიყვანება ყველა არითმ. ოპერაცია. მაგ., A რიცხვიდან B რიცხვის გამოკლების ოპერაციას ცვლის შეკრების ოპერაცია შემდეგი ტოლობის საფუძველზე: $A-B=A+(-B)$, სადაც ორივე რიცხვი შეიძლება წარმოვიდგინოთ პირდაპირი, შებრუნებული ან დამატებითი კოდით. გამრავლება დაიყვანება მამრავლის მრავალჯერად შეკრებაზე, ხოლო გაყოფა — განაყოფის ციფრის თანამიმდევრულ მონახვაზე შეკრება-გამოკლების საშუალებით. ცგმ-ის ა. მ. დაკავშირებულია დამხსომებელ მოწყობილობასა (დმ) და მართვის ცენტრ. მოწყობილობასთან. დმ ამოსავალ რიცხვებს მიაწვდის ა. მ-ს და უკანასკნელი მართვის ცენტრ. მოწყობილობის ბრძანების შესაბამისად („შეკრიბე“, „გამოაკელი“ და სხვ.) ჩაატარებს სათანადო ოპერაციას. ოპერაციის შედეგები გადაეცემა ისევ დმ-ს, ხოლო ოპერაციის დამთავრებისა და სხვა სიგნალები (აუცილებლობის შემთხვევაში) —მართვის ცენტრ. მოწყობილობას.

ა. მ-ს აქვს რამდენიმე რეგისტრი (რიცხვების ხანმოკლე შენახვისათვის), მაჯამებლები, ლოგიკური წრედები (რიცხვებზე ელემენტარული ოპერაციების შესასრულებლად) და მართვის ადგილ. მოწყობილობა (მართვის ცენტრ. მოწყობილობიდან ოპერაციის შესრულების ბრძანების მისაღებად).

რიცხვთა შეჯამების ხერხის მიხედვით ა. მ. არის თანამიმდევრობითი, პარალელური და შერეული მოქმედებისა. თანამიმდევრობითი მოქმედების ა. მ-ში ორი რიცხვი შეჯამდება ერთთანრიგიანი მაჯამებლით, რ-საც თანამიმდევრობით გადაეცემა შესაკრებთა ყველა თანრიგი. პარალელური მოქმედების ა. მ-ში კი ეს თანრიგები მაჯამებელს ერთდროულად გადაეცემა (მაჯამებლის თანრიგის რაოდენობა შეესაბამება შესაკრებთა თანრიგების რაოდენობას). შერეული მოქმედების ა. მ-ში მაჯამებელს თანამიმდევრობით გადაეცემა რიცხვთა თანრიგების ჯგუფები, რ-ებშიც ყველა ოპერაცია ერთდროულად სრულდება. რიცხვთა კოდირების ხერხის მიხედვით, ა. მ-ში იყენებენ ორობით ან ათობით თვლის სისტემას. იშვიათად —სამობითს ან რომელიმე სხვა სისტემას. ა. მ-ში რიცხვები წარმოდგენილია ფიქსირებული ან მცოცავი მძიმით, ზოგიერთში კი — ორივე ფორმით.

ა. მ-ის განვითარების ძირითადი ტენდენცია დაკავშირებულია მიკროელექტრონიკის გამოყენებასთან. ამუშავებენ რიცხვთა კოდირების ახალ ხერხებს (ოპერაციათა შესრულების გასამარტივებლად), ოპერაციათა დაჩქარებისა და შეცდომათა აღმოჩენა-გასწორების ახალ მეთოდებს და სხვ. *ო. ქართველიშვილი*.

**არითმეტიკული პროგრესია,** რიცხვთა მიმდევრობა $a_1, a_2, \dots, a_n, \dots$, რ-ის ყოველი წევრი, დაწყებული მეორიდან, მიიღება წინა წევრისაგან ერთი და იმავე $d$ რიცხვის დამატებით. ამ რიცხვს ა. პ-ის სხვაობა ეწოდება. პროგრესია ზრდადია, თუ $d>0$, და კლებადია, თუ $d<0$. მის წევრთა რიცხვი შეიძლება სასრულიც იყოს და უსასრულოც. ა. პ-ის ზოგადი წევრის ფორმულაა $a_n=a_1+d\,(n-1)$, პირველი $n$ წევრის ჯამისა — $S_n=\frac{1}{2}\,(a_1+a_n)\,n$. ა. პ-ის უმარტივესი მაგალითია ნატურ. რიცხვთა მიმდევრობა: 1, 2, 3,..., $n$,...

**არითმია** (ბერძნ. a — უარყ. ნაწ. და rhythmos—შეზომილება, რიტმი), გულის ნორმალური რიტმის დარღვევა. ა-ს საფუძვლად უდევს გულის ორგ. დაზიანება (გულის კუნთის ანთება, კარდიოსკლეროზი და სხვ.), ზოგჯერ კი ფუნქციური ხასიათისაა და დაკავშირებულია გულის ნერვული რეგულაციის დარღვევასთან (ლაბილური ემოციის პირებში). აღსანიშნავია აგრეთვე სუნთქვითი ანუ მოზარდთა ა. (გულისცემის გახშირება ჩასუნთქვის


ლ. არიოსტო.


არინ-ბერდი. სასახლის კარიბჭე.



არითმომეტრი «ფელიქსი»: 1. საწყისი მონაცემების (რიცხვების დაყენებისა და გადატანის) მექანიზმი; 2. ბრუნთა მრიცხველი; 3. ნულზე დასაყენებელი ანუ წამშლელი მოწყობილობა; 4. ხელის ან ელექტრული ამძრავი.

დროს), რაც ფიზიოლ. მოვლენაა. ა-ის სახეებია: გულის შეკუმშვის გახშირება — *ტაქიკარდია* (1 წუთში 90-ზე მეტი შეკუმშვა), ან გაიშვიათება — *ბრადიკარდია* (1 წუთში 60 და ნაკლები შეკუმშვა), გულის დამატებითი ანუ ნაადრევი შეკუმშვა — *ექსტრასისტოლა*, გახშირებული გულისცემის შეტევა — *პაროქსიზმული ტაქიკარდია* (1 წუთში 140-ზე მეტი შეკუმშვა), გულის ცალკეულ შეკუმშვათა შორის დროის შუალედის უთანაბრობა — მოციმციმე ა., წინაგულებსა და პარკუჭებს შორის კავშირის დარღვევა — ნაწილობრივი ან სრული ბლოკადა (ე. წ. გამტარებლობითი ა.) და სხვ. ა-ის სახეობის დადგენა შეიძლება ავადმყოფის მაჯის გასინჯვითა და გულის მოსმენით. კვლევის მეთოდთა შორის საუკეთესოა *ელექტროკარდიოგრაფია*. ზოგიერთი სახის ა. იწვევს სისხლის მიმოქცევის მოშლას, უსიამოვნო შეგრძნებას გულის არეში, თავბრუს და სხვ. ზოგჯერ კი ავადმყოფი ა-ს ვერც შეიგრძნობს. მკურნალობის მიზანია გულის ნორმალური რიტმის აღდგენა.

**არითმომეტრი** (ბერძნ. arithmós — რიცხვი და... *მეტრი*), მაგიდის საანგარიშოამომხსნელი მანქანა, რ-იც განკუთვნილია არითმ. ოპერაციების შესასრულებლად. გამომთვლელი მანქანა გამოიგონა ბ. პასკალმა (1641). პირველი პრაქტ. მანქანა, რ-იც ასრულებდა 4 არითმ. მოქმედებას, გერმ. მესაათემ ჰანმა გააკეთა (1790). გამომთვლელი მანქანების წარმოებას რუსეთში საფუძველი ჩაუყარა პეტერბურგელმა მექანიკოსმა ვ. ოდნერმა (1890). მისი მანქანები ა-ის შემდგომი მოდელების პროტოტიპებად იქცა. ა-ს აქვს რიცხვების დასაყენებელი და მათი მრიცხველზე გადასატანი მექანიზმი, ბრუნთა მრიცხველი, შედეგის მრიცხველი, ნულზე დასაყენებელი ანუ წამშლელი მოწყობილობა, აგრეთვე ხელის ან ელექტრული ამძრავი.

ა-ის სამამულო მარკებია: „ფელიქსი", ნახევრად ავტომ. ვკ-2 და ავტომ. ვკ-3. გამოთვლითი ტექ. განვითარებასთან დაკავშირებით ა-ს ცვლის უფრო თანამედროვე *კლავიშებიანი გამომთვლელი მანქანები*.

**არითმომორფოზი** (ბერძნ. arithmos — რიცხვი და morphosis — სახე, ფორმა), ევოლუციურ გარდაქმნათა ტიპი, როდესაც ორგანული სამყაროს განვითარების პროცესში ამა თუ იმ ორგანიზმის ერთგვაროვანი ორგანოები რაოდენობრივად იცვლება. მაგ., ზოგიერთი მეორეული წყლის ხერხემლიანის (იქთიოზავრებისა და ვეშაპების) კუდის მალების რაოდენობის გაზრდა წყალში ცხოვრებაზე გადასვლასთან დაკავშირებით.

**არიკა** (Arica), ქალაქი და ნავსადგური ჩრდ. ჩილეში, წყნარი ოკ. სანაპიროზე, პანამერ. გზატკეცილზე, ტარაპაკის პროვინციაში. 67 ათ. მცხ. (1967). რკინიგზით უკავშირდება ტაკნას (პერუ) და ლა-პასს (ბოლივია). გააქვთ თევზის ფქვილი (ჩილედან), ფერადი ლითონები (ბოლივიიდან). თევზჭერა, ავტომანქანების, ველოსიპედების, რადიომიმღებებისა და ტელევიზორების აწყობა. ნავთობსადენი ბოლივიიდან. საზღვ. კურორტი.

**არილირება,** ორგანულ ნაერთში წყალბადის, ლითონის ან ჰალოგენის ატომების ჩანაცვლება არილის ჯგუფით (მაგ., ფენილით $C_6H_5$ და სხვ.). ა-ს ფართოდ იყენებენ ჩანაცვლებული არომატული ნაერთების (ფენოლების და მათი ეთერების, ამინებისა და სხვ.) მისაღებად.

**არიმანი,** იხ. *აჰრიმანი*.

**არინა** (Arinna), ქალაქი ხეთების სახელმწიფოში. ვარაუდობენ, რომ მდებარეობდა ხეთების დედაქალაქის *ხათუსას* აღმ-ით (ან სამხრ.). სახელმწ. პანთეონის სათავეში მდგომ ქარიშხლის ღვთაება *თეშუბის* (პროტოხეთური თარუ) მეუღლის, მზის ქალღმერთ არინას (პროტოხეთური ვურუსემუ, ხურიტული ხეფათის) საკულტო ცენტრი დიდი ტაძრით. ა-ს მოსახლ. გათავისუფლებული იყო სახელმწ. გადასახადებისაგან. *გ. გიორგაძე*.

**არინ-ბერდი,** ბორცვი ერევნის მახლობლად, რ-ზედაც ურარტუს მეფე არგიშთი I-მა დაახლ. ძვ. წ. 782 ააგო ციხესიმაგრე. ა.-ბ-ზე აღმოჩენილ ლურსმულ წარწერებში ციხე ერებუნის სახელწოდებით მოიხსენიება. 1950-იდან ჩატარებულ არქეოლ. გათხრების დროს (ხელმძღ. კ. ოჰანესიანი) აღმოჩნდა სასახლისა და სატაძრო კომპლექსები, რ-თა კედლები მოხატულია. აღმოჩენილია აგრეთვე სამეურნეო ნაგებობანი, წარწერები. ციხესიმაგრე ურარტელების საყრდენი პუნქტი იყო სამხრ. ამიერკავკასიაში. ძვ. წ. VIII ს. დამლევისათვის ა.-ბ-მა დაკარგა ადრინდ. მნიშვნელობა.

*ლიტ.*: Оганесян К. Л., Раскопки урартского города Эребуни, «Советская археология», 1960, № 3.

**არიობარზანე** (Ariobarzanēs), კაპადოკიისა და პონტოს მეფე-მმართველთა სახელი.

პონტოს მმართველნი: ა. I, მითრიდატე I-ის მამა; ა. II, მართავდა ძვ. წ. 363—337; ა. III, მართავდა ძვ. წ. 266—240.

კაპადოკიის მეფეები: ა. I, მეფობდა ძვ. წ. 93—63; რომაული ორიენტაციის გამო, პონტოს მეფე *მითრიდატე VI ევპატორის* წაქეზებით სომხ. მეფე ტიგრანმა რომსა და პონტოს შორის ომის დაწყების წინ გააძევა კაპადოკიიდან. რომში გაქცეული ა. I რომაელებმა აღადგინეს სამეფო ტახტზე (ძვ. წ. 92). სულ მალე ა. I კვლავ გააძევეს და მერე ისევ დააბრუნეს. სტრატეგიული მოსაზრებით, მითრიდატემ კვლავ გააძევა ა. I, ხელთ იგდო კაპადოკია და იქ თავისი ვაჟი არიარათე გამეფა. ა. II, ა. I-ის ძე, მოკლეს შეთქმულებმა. ა. III, გაამეფა რომის სენატმა ძვ. წ. 51—42, მას მხარს უჭერდა ციცერონი. *გ. გოზალიშვილი*.

**არიოვისტი** (Ariovist, ლათ. Ariovistus), ძვ. წ I ს. გერმ. ტომის *სვებების* ბელადი. გალური ტომის სეკვანების მიერ მეორე გალური ტომის ედუების წინააღმდეგ მიხმობილმა ა-მა ძვ. წ. 71 სვებების ტომის ერთი ნაწილით გადალახა რაინი, 61 დაამარცხა ედუები და რაინის მარცხ. ნაპირზე დასახლდა თავისი ქვეშევრდომი გერმ. ტომები ტრიბოკები, ნემეტები და ვანგიონები. განზრახული ჰქონდა სვებების მთლიანად გადასახლება გალიაში, მაგრამ ძვ. წ. 58 ვეზონციოსთან (ახლანდ. ბეზანსონი) გამართულ ბრძოლაში დაამარცხა *იულიუს კეისარმა*. მძიმედ დაჭრილი ა. ნავით გადაიყვანეს რაინის მარჯვ. ნაპირზე, სადაც გარდაიცვალა.

**არიოზი,** არიუსი, იხ. *არიანელობა*.

**არიოზო** (იტალ. arioso<aria — არია), ოპერის (ორატორიის, კანტატის) ვოკალური ეპიზოდი ერთი ხმისათვის (სოლო), ჩვეულებრივ, არიაზე მცირე ზომისა. ა-ს მელოდია მღერად-დეკლამაციური ხასიათისაა, მაგ., კანიოს ა. (ლეონკავალოს „ჯამბაზები"), ლენსკის ა. (ჩაიკოვსკის „ევგენი ონეგინი") და სხვ.

**არიონი** (Ariōn), ძვ. წ. VII—VI სს. ბერძენი პოეტი კ. ლესბოსიდან; კორინთის ტირან პერიანდრესთან დაახლოებული პირი, *ალკმანის* მოწაფე, თავისი დროის ბრწყინვალე კითაროდოსი (კითარის დამკვრელი და მომღერალი). ა-ის სახელს უკავშირებენ ბერძნ. ტრაგედიის წარმოშობას. მან პირველმა შეიტანა ტრაგედიაში მოქმედება, მანვე პირველმა მოუძებნა დითირამბს მხატვრული ფორმა და აქცია საგუნდო სიმღერად. ჩვენამდე არ მოუღწევია ა-ის არც ერთ ლექსს. არსებობს ლეგენდა, თითქოს ა. დელფინმა იხსნა მეკობრეებისაგან და ზღვიდან გამოიყვანა.

**არიოსტო** (Ariosto) ლუდოვიკო (8. IX. 1474, რეჯო-ნელ-ემილია, — 6. VII. 1533, ფერარა), იტალიელი პოეტი, გვიანდელი აღორძინების ხანის უდიდესი წარმომადგენელი. ცხოვრების დიდი ნაწილი გაატარა ფერარის სასახლის კარზე. ხშირად ასრულებდა დიპლ. დავალებებს, წერდა სატირებს ჰორაციუსის მიბაძვით, ლათ. (ოდა, ელეგია, ეპიგრამა) და იტალ. (სონეტი, მადრიგალი, კანცონა) ლექსებს. პლავტუსისა და ტერენციუსის მიბაძვითაა დაწერილი ა-ს კომედიები „სულების გამომხმობელი" (1520), „მაჭანკალი" (1528) და სხვ. მისი შემოქმედების მწვერვალია პოემა „შმაგი ორლანდო" (1516 წ.—40 სიმღერად, 1532 წ. — 46 სიმღერად). ა-მ მიზნად დაისახა გაეგრძელებინა მ. *ბოიარდოს* დაუმთავრებელი პოემა „გამიჯნურებული ორლანდო", მაგრამ უბრალო გაგრძელების ნაცვლად შექმნა დამოუკიდებელი ლიტ. ძეგლი — აღორძინების ეპოქის ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი ნაწარმოები. ბოიარდოს მსგავსად, ა-მ უხვად გამოიყენა და ერთმანეთს შეუზავა „მრგვალი მაგიდის" ციკლის (იხ. *ართურის ლეგენდები*) რომანები და ფრანგული ხალხური სარაინდო თქმულებები, ბერძნ.-რომაული ლეგენდები და ისტ. ფაქტები. პოემაში სამი ძირითადი სიუჟეტური ხაზი გამოიყოფა: იმპერატორ კარლოსისა და მისი რაინდების ბრძოლა სარკინოზებთან; მსუბუქი ყოფაქცევის ქალის — ანჯელიკასადმი ორლანდოს ტრფობა და მისი გაშმაგება; ახალგაზრდა სარკინოზი რაინდის რუჯეროსა და ქრისტიანი დევგმირი ქალის ბრადამანტეს სიყვარული. პოემაში ჩართულია უამრავი რეალისტური თუ ფანტასტ. ეპიზოდი, რ-თა ერთიანობა მრავალფეროვან, სიცოცხლითა და მოქმედებით აღსავსე მხატვრულ სამყაროს წარმოსახავს, მთელი სისრულითა და სიცხოველით გადმოსცემს აღორძინების ეპოქის სულისკვეთებას — მიწიერ სიხარულსა თუ მწუხარებას, სიყვარულსა თუ სიძულვილს, გრძნობის თავისუფლების, ადამიანთა თანასწორობის იდეას და ა. შ. ა. ერთნაირი სინატიფით, სიმსუბუქითა და შთამბეჭდაობით ხატავს გმირულს, ტრაგიკულს, კომიკურსა და იდილიურს, ძერწავს თავის გმირთა შესანიშნავ მხატვრულ სახეებს, ბუნებრივად აკავშირებს შუასაუკუნეობრიობას აღორძინების ეპოქის ინტერესებთან, გემოვნებასთან, ჰუმანიზმის იდეებთან და იდეალებთან. უღრესად ლაღი და ანკარა ენით დაწერილმა ამ პოემამ დიდი გავლენა მოახდინა მომდევნო ხანის მთელ ევრ. პოეზიაზე. ა-ს თაყვანისმცემლები იყვნენ მ. სერვანტესი, უ. შექსპირი, ვოლტერი, ჯ. ბაირონი და სხვ. „შმაგი ორლანდო" თარგმნილია ყველა ევრ., აგრეთვე მსოფლიოს ბევრი სხვა ხალხის ენებზე.

*თხზ.*: Orlando Furioso, a cura di E. Vittorini, Torino, 1951.

*ლიტ.*: Гаспари А., История итальянской литературы, т. 2, М., 1897; Де Санктис Ф., История итальянской литературы, т. 1—2, М., 1963—64.

*შ. რევიშვილი*

**არირა,** ს ხ ა პ ვ ა, ქართული (მეგრული) ხალხური ცეკვა სიმღერის თანხლებით; მოცეკვავე წყვილები რიგრიგობით უვლიან წრეს.

**არისი,** მლაშე-მწარე ტბა ბეთფაყ-დალის დას. ნაწილში (ყაზ. სსრ ყიზილ-ორდის ოლქი). ფართ. 146 *კმ*². საზრდოობს გრუნტის წყლით.

**არისი,** მდინარე ყაზ. სსრ-ში, სირდარიის მარჯ. შენაკადი. სიგრძე 378 *კმ*, აუზის ფართ. 14,9 ათ. *კმ*². სათავე აქვს თალასის ალათაუსა და ყარათაუზე. საზრდოობს თოვლისა და წვიმის წყლით. საშ. წლ. ხარჯი ქ. არისთან 46,6 *მ*³/*წმ*. ჩამონადენის მაქსიმუმი აპრილზე მოდის, მინიმუმი — აგვისტოზე. იყენებენ სარწყავად. ა-ის მთავარი შენაკადებია მაშათი, აქსუ, საირამსუ, ბორალდაი და სხვ.

**არისი,** ქალაქი (1956-მდე დაბა) ყაზ. სსრ ჩიმქენთის ოლქში, მდ. არისის (სირდარიის შენაკადი) მარცხ. ნაპირზე. ორენბურგის, ალმა-ათისა და ტაშკენტის მიმართულებით მიმავალი რკინიგზის ხაზების კვანძი. 28 ათ. მცხ. (1974). რკინიგზის ტრანსპ. საწარმოები.

**არისიმა ტაკეო** (4. III. 1878—9. VI. 1923), იაპ. მწერალი. წარმოშობით არისტოკრატი. გატაცებული იყო ძენბუდიზმით, შემდეგ—ქრისტიანობითა და ტოლსტოის მოძღვრებით. გაეცნო კროპოტკინის, კაუცკის, ენგელსის შრომებს. სიცოცხლის მიწურულში ამტკიცებდა სოციალ. რევ. გარდაუვალობას. 1922 თავისი მიწები გლეხებს დაურიგა. 1923 თავი მოიკლა. მისი ნაწარმოებებია რომანი „ქალი" (1913—19) და ნოველა „კაენის შთამომავალი" (1917). ა. ტ-ს შემოქმედების მთავარი თემაა საზ-ბისაგან გარიყული ამაყი ადამიანის ცხოვრება. მისი განდგომილი გმირების ამბოხი მარტოკაცის უნაყოფო პროტესტია. ბოლო წლებში დიდ ყურადღებას უთმობდა პუბლიცისტიკას.

**არისმენდი** (Arismendi) როდნეი (დ. 21. III. 1913, რიო-ბრანკო, დეპარტ. სერო-ლარგო), ურუგვაის მუშათა მოძრაობის მოღვაწე. ჟურნალისტი. სწავლობდა მონტევიდეოს უნ-ტის იურიდ. ფაკ-ტზე. 1931-იდან ურუგვ. კომპარტიის წევრია. 1936—39 ხელმძღვანელობდა ურუგვ. კომუნისტური ახალგაზრდობის ფედერაციას. 1937-იდან ურუგვ. კომპარტიის ცკ წევრია, 1940 — 41 ურუგვ. კომპარტიის ცენტრ. ორგანოს გაზ. „ხუსტისიას" („Justicia") მთავარი რედაქტორი, 1941—44 კომუნისტური გაზ. „დიარიო პოპულარის" („Diario Popular") პასუხისმგებელი რედაქტორი. 1944-იდან ურუგვ. კომპარტიის ცკ აღმასკომის წევრი, 1946—50 მონტევიდეოს დეპარტ. პარტ. კომიტეტის მდივანი. 1951—55 კომპარტიის ეროვნ. კომიტეტის მდივანი, 1955 ივლ-იდან ოქტ-მდე ურუგვაის კომპარტიის ეროვნ. კომიტეტის გენ. მდივანი, 1955 ოქტომბრიდან ურუგვაის კომუნისტური პარტიის ცკ პირველი მდივანი. 1956-იდან ურუგვ. კომპარტიის თეორ. ჟურნ. „ესტუდიოსის" („Estudios") მთავარი რედაქტორი. 1946-იდან ურუგვაის პარლამენტის დეპუტატი. დაჯილდოებულია ოქტომბრის რევოლუციის ორდენით (1973).
*გ. ბოლოთაშვილი.*

**არისტაგორა მილეტელი** (Aristagoras ho Milēsios) (გ. ძვ. წ. 497), *მილეტის* ტირანი. სათავეში ჩაუდგა ანტისპარსულ მოძრაობას მცირე აზიაში (ძვ. წ. 500). აჯანყების დამარცხების შემდეგ გაიქცა თრაკიაში, სადაც დაიღუპა. მცირეაზიელი ბერძნების აჯანყება ა. მ-ის მეთაურობით *ბერძენ-სპარსელთა ომების* მიზეზი გახდა ძვ. წ. 500—449.

**არისტაკეს ლასტივერტცი,** ა. ლ ა ს ტ ი ვ ე რ ტ ე ლ ი, XI ს. სომეხი ისტორიკოსი. მისი „სომხეთის ისტორია" (დაწერილია 1072—87 შორის) გადმოგვცემს 1000—1071 ამბებს, აღწერს ბიზანტ. და თურქ-სელჩუკთა ექსპანსიას სომხეთში, *თონდრაკელთა* სოც. მოძრაობას. საყურადღებო ცნობები აქვს საქართველოზეც (ტაო-კლარჯეთისა და დავით კუროპალატზე, ბაგრატ III-ზე, გიორგი I-სა და ბაგრატ IV-ზე).

*თხზ.*: ისტ რია, ე. ცაგარეიშვილის გამოც., თბ., 1974; Повествование..., пер. с древнеарм. и коммент. К. Н. Юзбашяна, М., 1968.
*ლ. ჯანაშია.*

**არისტარქე** (ბერძნ. Aristarchos), კოლხეთის მმართველი, დანიშნა პომპეუსმა ძვ. წ. 65. მმართველი იყო ძვ. წ. 52—51 წლებშიაც (იხ. *არისტარქე კოლხის დრაქმა*). ზოგიერთი ავტორი (ევტროპიუსი, ფესტუსი) ა-ს მეფედ მოიხსენიებს, ზოგი (აპიანე ალექსანდრიელი) — დინასტად (მმართველად). ა-ს დროს კოლხეთი რომთან ვასალურ დამოკიდებულებაში იმყოფებოდა.

*წყარო*: ა პ ი ა ნ ე, მითრიდატეს ომების ისტორია, თ. ყაუხჩიშვილის გამოც., თბ., 1959.
*ნ. ლომოური.*

**არისტარქე კოლხის დრაქმა,** ვერცხლის მონეტა (წონა 3,25—3,75 *გ*), მოჭრილი კოლხეთის მმართველის არისტარქეს სახელით ძვ. წ. 52—51. მონეტის შუბლზე გამოსახულია გვირგვინოსანი მამაკაცი—არისტარქე, ანდა ჰელიოსი თუ პომპეუსი. ზურგზე გვირგვინოსანი ქალღმერთი და ბერძნ. ზედწერილი: „არისტარქესი [რომელიც] კოლხეთში მმართველობდა [წელსა] თორმეტსა".

*ლიტ.*: კ ა პ ა ნ ა ძ ე დ., ქართული ნუმიზმატიკა, თბ., 1969.
*გ. დუნდუა.*

**არისტარქე სამოთრაკიელი** (Aristarchos ho Samothrakios) (ძვ. წ. დაახლ. 217,— დაახლ. 145), ძვ. ბერძენი გრამატიკოსი და კრიტიკოსი, ალექსანდრიული ფილოლოგიის თვალსაჩინო წარმომადგენელი. იყო *არისტოფანე ბიზანტიონელის* მოწაფე. სახელი გაითქვა ბერძენ ავტორთა ნაწარმოებების, განსაკუთრებით კი ჰომეროსის პოემების, განმარტებებით და კრიტ. გამოცემებით. ლიტ.-კრიტ. თხზულებებში ა. ს. განიხილავს ტექსტის გამოცემისა და დადგენის მეთოდებს, ილაშქრებს ჰომეროსის ტექსტის მცდარი ინტერპრეტაციების წინააღმდეგ, გამოთქვამს საყურადღებო მოსაზრებებს გრამატიკის საკითხებზე. ა. ს-ის ნაშრომთაგან შემორჩენილია მხოლოდ ფრაგმენტები.

*ლიტ.*: ყ ა უ ხ ჩ ი შ ვ ი ლ ი ს., ბერძნული ლიტერატურის ისტორია, ტ. 2, თბ., 1949; L e h r s K., De Aristarchi studiis Homericis, 3. Aufl., Lpz., 1882.

**არისტარქე სამოსელი** (Aristarchos ho Samios) (ძვ. წ. IV ს. დასასრული—III ს. I. ნახ.), ძვ. ბერძენი ასტრონომი და გეომეტრი. არქიმედეს გადმოცემით, ა. ს-ს დაუწერია ჩვენამდე მოუღწეველი თხზულება, რ-შიც გადმოცემული იყო სამყაროს აგებულების ჰელიოცენტრული სისტემა. ა. ს-ის აზრით, ვარსკვლავები დედამიწიდან ძალიან შორს არიან და დედამიწა ბრუნავს თავისი ღერძისა და მზის გარშემო, რ-იც ცის სფეროს ცენტრში მდებარეობს. ა. ს. ამ მოძღვრების გამო ერეტიკოსად მიიჩნიეს და ათენიდან გააძევეს. ჩვენამდე შემონახულია ა. ს-ის ერთადერთი მცირე მოცულობის ნაშრომი — „მზისა და მთვარის ზომებისა და დედამიწამდე მანძილების შესახებ".

**არისტე** პაულ (დ. 3. II. 1905), ესტ. საბჭ. ენათმეცნიერი, ფინურ-უნგრული ენების სპეციალისტი, ფილოლ. მეცნ. დოქტორი (1939), ესტ. სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1954), ესტ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1965), უნგრ. აკად. საპატიო წევრი (1966). სწავლობდა ტარტუს უნ-ტში (1925—29), შემდეგ — ჰელსინკსა და ჰამბურგში. ა. ესტ. ენათმეცნ. ერთ-ერთი ფუძემდებელია. ხელმძღვანელობს ფინ.-უნგრ. ენების სექტორს ესტ. სსრ მეცნ. აკადემიაში და ფინ.-უნგრ ენების კათედრას ტარტუს უნ-ტში. რედაქტორობს ჟურნ. „Советское финно-угроведение"-ს. ა-ს ნაშრომთაგან აღსანიშნავია ესტ. ენის ფონეტ. სახელმძღვანელო (1965).

**არისტიდე** (Aristeidēs) (დაახლ. ძვ. წ. 540 — დაახლ. 467), ათენის პოლიტ. მოღვაწე და მხედართმთავარი, *კლისთენესთან* ერთად მონაწილეობდა ათენის დემოკრ. რესპ. შექმნაში. ა-მ, როგორც ერთ-ერთმა სტრატეგოსმა, თვალსაჩინო როლი შეასრულა სპარსელებთან ბრძოლაში (*მარათონის ბრძოლა* 490); 489-488 არქონტ-ეპონიმოსად აირჩიეს. მეთაურობდა ე. წ. „სახმელეთო პარტიას", რ-იც, „საზღვაო პარტიის" საწინააღმდეგოდ, მოითხოვდა სახმელეთო არმიის გაძლიერებას. მოწინააღმდეგე პარტიის გამარჯვების შემდეგ, ამ პარტიის მეთაურის *თემისტოკლეს* გავლენით, ა. *ოსტრაკიზმის* მეშვეობით განდევნეს ათენიდან (483), მაგრამ სამი წლის შემდეგ დააბრუნეს. ა. მონაწილეობდა სალამინის ბრძოლაში (480), ხოლო 479 პლატეის ბრძოლაში სარდლობდა ატიკის ჯარს. 478 სათავეში ედგა ათენის ფლოტს ბერძნების ლაშქრობის დროს კვიპროსსა და ბიზანტიონზე. ა-მ დიდი როლი შეასრულა ათენის პირველი საზღვაო კავშირის შექმნაში (იხ. *დელოსის კავშირი*). მისი ცხოვრება აღწერილი აქვთ კორნელიუს ნეპოტს და პლუტარქეს.

**არისტიდე მილეტელი** (Aristeidēs ho Milēsios), ძვ. წ. I ს. ბერძენი მწერალი, „მილესიაკას" („მილეტური მოთხრობების") ავტორი. ეს კრებული 6 წიგნისაგან შედგება. იგი სატრფიალო ნოველების პირველი ნიმუში და ბერძნ. რომანის ერთგვარი წინამორბედია. ნოველებს აერთიანებს მოქმედების ადგილი — მილეტი. პიკანტური შინაარსის გამო „მილესიაკა" (თავისებური ანტ. „დეკამერონი") ფართოდ ყოფილა გავრცელებული ელინისტურ სამყაროში. დედანი დაკარგულა, ჩვენამდე მხოლოდ კორნელიუს სიზენას ლათ. თარგმანის (ძვ. წ. I ს.) მცირე ფრაგმენტებმა მოაღწია.

**არისტიპე კირენელი** (Aristippos ho Kyrēnaios) (ძვ. წ. 435—355/60), ბერძენი ფილოსოფოსი, იდეალისტი, *სოკრატეს* მოწაფე და მეგობარი, სოფისტი. დაიბადა ქ. კირენეში (საბერძნ. აფრიკული კოლონია), სოკრატეს სიკვდილის შემდეგ დააარსა კირენული ანუ ჰედონისტური სკოლა (იხ. *კირენული სკოლა, ჰედონიზმი*). ა. კ-ის მიხედვით, შეგრძნებები და აღქმები შემეცნების ერთადერთი წყაროა, ხოლო სიხარული, სიამოვნება — ზნეობრივი მოქმედების მოტივი და საფუძველი. სიამოვნება-უსიამოვნება არის საზომი კეთილისა და ბოროტისა, ჭეშმარიტისა და მცდარისა. ცხოვრების მიზანია სიამოვნება, უმაღლესი ბედნიერება არის გონებრივი სიამოვნება. ბრძენია ის, ვინც სიამოვნების განცდისას არ იქცევა სიამოვნების მონად. ა. კ.-ს შრომები არ არის შემონახული.

**არისტოგენეზი** (ბერძნ. aristos—რჩეული, საუკეთესო, genesis — წარმოშობა), იდეალისტური, ანტიდარვინისტული ევოლ. თეორია, რ-ის თანახმად ახალი, უფრო სრულყოფილი შეგუებითი ნიშან-თვისებები წარმოიქმნება მემკვიდრული ნივთიერების ავტოგენეზური ცვლილების შედეგად (იხ. *ავტოგენეზი*). ა-ის თეორიის ავტორის ჰ. *ოსბორნის* (1931) თანახმად, აღნიშნული ცვლილებები თავდაპირველად სრულიად უსარგებლოა, მხოლოდ მრავალი თაობის შემდეგ, ჰორმონული ფაქტორებისა და დამემკვიდრებული ჩვევების გავლენით ეს ცვლილებები სულ უფრო ძლიერდება და ბუნებრივი გადარჩევის მოქმედებას ექვემდებარება. ა. არსებითად *ნეოლამარკიზმის* სახესხვაობაა (იხ. აგრეთვე *ანტიდარვინიზმი*).

**არისტოვი** ავერკი ბორისის ძე [22. X.





არისტარქე კოლხის დრაქმა. ძვ. წ. 52—51. ზემოთ—შუბლი, ქვემოთ—ზურგი. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმი. თბილისი.

(4. XI) 1903, კრასნი-იარი, ასტრახანის გუბ., — 11. VII. 1973, ვენა], საბჭ. სახელმწიფო და პარტიული მოღვაწე. კომპარტიის წევრი 1921-იდან, ტექ. მეცნ. კანდიდატი, დოცენტი. დაამთავრა ლენინგრ. პოლიტექ. ინ-ტი (1932), 1932—34 მუშაობდა ინჟინრად ქ-ნა „ცენტროლიტში" (ლენინგრადი). 1934—39 ეწეოდა სამეცნ. და პედ. მუშაობას. 1939-იდან ხელმძღვანელ პასუხსაგებ პარტ. და სამეურნეო სამუშაოზეა. 1940—43 იყო პარტიის სვერდლოვსკის, ხოლო 1943—44—კემეროვოს საოლქო კომიტეტის მდივანი, 1944—50 — პარტიის კრასნოიარსკის სამხარეო კომიტეტის პირველი მდივანი. 1950 — 52 — სკკპ ჩელიაბინსკის საოლქო კომიტეტის პირველი მდივანი, 1952 — სკკპ ცკ მდივანი. 1953—54 — მშრომელთა დეპუტატების ხაბაროვსკის სამხარეო საბჭოს აღმასკომის თავ-რე. 1954—55 — სკკპ ხაბაროვსკის სამხარეო კომიტეტის პირველი მდივანი. 1955—60 — სკკპ ცკ მდივანი. 1961-იდან — სსრკ-ის ელჩი პოლონეთში. 1971-იდან—ავსტრიაში. სკკპ XIX — XXIV ყრილობაზე აირჩიეს სკკპ ცკ წევრად. იყო სკკპ ცკ პრეზიდიუმის წევრი 1952 — 53 და 1957 — 61. სსრკ II—V მოწვევის უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია 3 ლენინის ორდენით, 3 სხვა ორდენით, აგრეთვე მედლებით.


არისტოტელე.

**არისტოკრატია** (ბერძნ. aristokratia < aristos—საუკეთესო, რჩეული, kratos—ძალაუფლება), 1. გვარიშვილობით ან სიმდიდრით წარჩინებულთა პრივილეგიური ზედაფენა ექსპლუატატორულ საზ-ბაში. წარმოიშვა პირველყოფილ-თემური წესწყობილების დაშლისა და კლასობრივი საზ-ბის წარმოქმნის შედეგად. საბერძნეთში არისტოკრ. ელემენტის შექმნასა და გაძლიერებას საფუძვლად დაედო უხუცესთა საბჭოს წევრების შერჩევა გვარის ერთი და იმავე ოჯახიდან. წარჩინებულმა გვარებმა თანდათან მთელი სახელმწ. ხელისუფლებაც მიითვისეს. პლატონმა და არისტოტელემ სწორედ სახელმწ. მმართველობის ისეთი ფორმის აღსანიშნავად იხმარეს ტერმინი „ა"., როცა სახელმწ. ხელისუფლებას სათავეში უდგანან ა-ის წარმომადგენლებისაგან შემდგარი არჩევითი ორგანოები. დემოკრატიის ანუ ხალხის ხელისუფლებისაგან განსხვავებით ა-ის პოლიტიკური ბატონობა იყო „შედარებით უმნიშვნელო უმცირესობის ძალაუფლება" (ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., თხზ., გამოც. მე-4, ტ. 29, გვ. 564). მონათმფლობელური არისტოკრ. რესპ. ნიმუშს წარმოადგენდა სპარტა (მას ორი მეფე ჰყავდა, ფაქტობრივად კი მართავდა სახალხო კრების მიერ არჩეული *გერუსია* და ხუთი *ეფოროსი*) და რესპ. პერიოდის რომი (უმნიშვნელოვანეს სახელმწ. საქმეებს აქ განაგებდა წარჩინებულთაგან ანუ პატრიციებისაგან შემდგარი სენატი; წარჩინებულთაგან ირჩევდნენ *კონსულებს, პრეტორებს, ცენზორებს* და სხვ.). მონათმფლობელთა წარჩინებული გვარის წარმომადგენლებისაგან არჩეულ ორ სუფეტსა და უხუცესთა საბჭოს ეკუთვნოდა უმაღლესი ხელისუფლება კართაგენის არისტოკრ. რესპუბლიკაშიც.

ვენეციის ფეოდ. ქალაქ-რესპუბლიკაში გაბატონებული იყო სავაჭრო ა. ბურჟ. რევ. შემდეგ ფეოდ. ა. მსხვილ კაპიტალისტთა წრეს ერწყმის და ნაწილობრივ ინარჩუნებს ძველ პრივილეგიებს. ასე შეიქმნა თავადაზნაურულ-ბურჟ. ა. ა-ის, როგორც რჩეულთა მმართველობის, უპირატესობას XVII—XVIII სს-ში ხალხის ვითომდა პოლიტ. არასრულფასოვნობით ასაბუთებდნენ (სპინოზა, ჰობსი, მონტესკიე, კანტი).

2. გადატანით—რომელიმე სოც. ჯგუფის პრივილ. ნაწილი (მაგ., მუშათა ა., მოხელეთა ა.).

**არისტონიკე** (Aristonikos), მონებისა და ღარიბების სოც. მოძრაობის ბელადი *პერგამონის სამეფოში*. პერგამონის მეფის ევმენე II-ის ძე (მხევლისაგან). ძვ. წ. 133 მეფე ატალე III-ის (ა-ის ნახევარძმის) სიკვდილის შემდეგ, როცა გამჟღავნდა, რომ მან თავისი სამეფო რომს უანდერძა, ა-მ დაიწყო აჯანყება, რ-მაც შემდეგ ფართო სოც. ხასიათი მიიღო, თუმცა არ დაუკარგავს ანტირომაული ხასიათიც. 131 ა-მ ქ. ლევკადასთან გაანადგურა რომაული ლეგიონები, რ-თა სარდალი კონსული პ. ლიცინიუს კრასუსი ბრძოლაში მოკლეს. 130 ა. დაამარცხა რომაელთა სარდალმა მარკუს პერპერნამ. 129 ა. ტყვედ ჩაიგდეს და რომში გაგზავნეს, სადაც სიკვდილით დასაჯეს. მისი მომხრეები კიდევ დიდხანს განაგრძობდნენ ბრძოლას რომის წინააღმდეგ. ა-ს აჯანყების მონაწილენი თავისთავს „ჰელიოპოლიტებს" ანუ „მზის სახელმწიფოს მოქალაქეებს" უწოდებდნენ, რაც მოწმობს ხელმძღვანელთა შორის *იამბულესა* და *ევჰემერეს* ელინისტურ უტოპიურ მოძღვრებათა გავლენას. „ჰელიოპოლიტები" მიზნად ისახავდნენ ბედნიერ, თავისუფალ, თანასწორ მოქალაქეთა სახელმწიფოს შექმნას. ა-ს მოძრაობა იმით არის აღსანიშნავი, რომ მასში ერთნაირად მონაწილეობდნენ მონებიც და თავისუფალი მოსახლ. უღარიბესი ფენებიც. ამასთან, ამ მოძრაობას ჰქონდა გარკვეული მიზანი, იდეოლოგია. მოძრაობის აშკარად გამოხატულმა სოც. ხასიათმა გამოიწვია მის წინააღმდეგ მცირე აზიის სახელმწიფოთა მეფეების (ბითინიის, პონტოს, კაპადოკიის, პაფლაგონიის) გამოსვლა.

*ლიტ.*: Ю л к и н а  О. Н., Пергамский декрет 133 г. до н. э., «Вестник древней истории», 1947, № 4.

**არისტოტელე** (Aristotelēs) (ძვ. წ. 384—322), ძვ. ბერძენი ფილოსოფოსი და მეცნიერი, *პლატონის* მოწაფე. დაიბადა ქ. სტაგირაში. 339—336 ა. *ალექსანდრე მაკედონელის* აღმზრდელი იყო. 335 ათენში დააარსა ლიცეუმი (ლიკეიონი), რ-იც ცნობილია *პერიპატეტიკური სკოლის* სახელით. ალექსანდრე მაკედონელის სიკვდილის შემდეგ ა. გაეცალა ანტიმაკედონურ მოძრაობას, გადასახლდა ევბეაზე ქ. ქალკიდაში, სადაც მალე გარდაიცვალა. ა-ს ნაშრომთა სრული კრ. ბერძნულად გამოსცა *ალდუს მანუციუსმა* ვენეციაში 1491—1498. უახლესია მ. ბეკერის გამოცემა 1831—1870. ა-ს ნაშრომთა ციტირება მიღებულია ამ გამოცემის მიხედვით.

პირველ ფილოსოფიასთან ანუ *მეტაფიზიკასთან* დამოკიდებულების მიხედვით ა-ს სისტემა და მისი ნაშრომები ასე შეიძლება დაიყოს: პირველი ფილოსოფია („მეტაფიზიკა"), ლოგიკა [„კატეგორიები", „ტოპიკა", „სოფისტიკური გაბათილებანი" (დაერთვის „ტოპიკას"), „განმარტებისათვის", „ანალიტიკა პირველი", „ანალიტიკა მეორე" (ხუთივეს ერთობლივ „ორგანონი" უწოდეს)], ფიზიკა („ფიზიკა", „ცისათვის", „აღმოცენებისა და განადგურებისათვის", „მეტეოროლოგია"), ბიოლოგია („ცხოველთა ისტორია", „ცხოველთა წარმოშობისათვის" და სხვ.), ფსიქოლოგია და შემეცნების თეორია („სულისათვის", „მეხსიერებისა და მოგონებისათვის", „ძილისა და სიფხიზლისათვის" და სხვ.), ეთიკა („ევდემეს ეთიკა", „ნიკომაქეს ეთიკა"), ხელოვნების თეორია, პოეტიკა („პოეტიკა", „რეტორიკა"), მოძღვრება სახელმწიფოზე და პედაგოგიკა („პოლიტიკა", „ათენელთა სახელმწიფო წესწყობილება"). ა-ს მოძღვრება მთელი მაშინდელი ცოდნის სისტემატიზაციის ცდაა. მარქსი ა-ს ძვ. ბერძნ. ფილოს. მწვერვალს უწოდებდა.

მ ე ტ ა ფ ი ზ ი კ ი ს  ა ნ უ  პ ი რ ვ ე ლ ი  ფ ი ლ ო ს ო ფ ი ი ს საგანი, ა-ს აზრით, არის „საერთოდ არსებულის, როგორც არსებულის, ბუნების დადგენა" (1003a 21). ესაა პირველმიზეზთა ცოდნა, ადამიანის ყოველი ცოდნისა და ქცევის საბოლოო საფუძველი და გამამართლებელი. ამგვარ ცოდნას ეწოდება სიბრძნე. მატერიალისტების ძირითად ნაკლად ა. თვლის ყველაფრის დაყვანას არსებულის მხოლოდ ერთ-ერთ — გრძნობად, მატერ. მხარემდე (988 b 6), იდეალისტთა არსებით ნაკლად კი იდეათა-*ჰიპოსტაზირება* მიაჩნია. ა-ს მიერ იდეათა პლატონისეული თეორიის კრიტიკა, აღნიშნავდა ვ. ი. ლენინი, „არის კრიტიკა  ი დ ე ა ლ ი ზ მ ი ს ა,  რ ო გ ო რ ც  ი დ ე ა ლ ი ზ მ ი ს ა  ს ა- ე რ თ ო დ..." (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 38, გვ. 287).

*სუბსტანციის* საკითხი ა-ს ფილოს. ძირითადი საკითხია. სუბსტანცია არის ის, რაც თავისთავად არსებობს და განაპირობებს ყოველივე სხვას. ასეთი რამ, ა-ს აზრით, შეიძლება იყოს კონკრ. გრძნობადი საგნები. ყოველივე სხვა არსებობს მათთან მიმართებაში. მაგ., „თეთრი", „სეირნობა" ან „ჯანმრთელობა" არსებობს მხოლოდ მაშინ, თუ არსებობს ის, რაც ან ეირნობს, თეთრია ან ჯანმრთელია და ა. შ. ამგვარი გამოთქმები, აღებული უზოგადესი სახით, არსებულის კატეგორიებია. მათი რიცხვი ათია (ზოგ შრომაში დასახელებულია რვა, ზოგან — სამი): არსება (Usia), რაოდენობა (Poson), რომელობა (Poion), შედარებით (Prosti), სად? (Pou), როდის? (Pote), მდგომარეობა (Keisthai), ქონება (Echein), კეთება (Poiein), ვნება (Paschein) (1b 26; 103 b 32).

საგნის არსზე, იმაზე, რის გამოც საგანი არის ის, რაც არის, შეგვიძლია ვილაპარაკოთ ოთხ ასპექტში. ესენია: ყოფნის არსი (ფორმა), გვარი, ზოგადი და საფუძვლად მდებარე სუბსტრატი ანუ მატერია. ა. ამტკიცებს, რომ გვარი და ზოგადი ვერ ახსნის კონკრ. გრძნობადი არსების სპეციფიკას. საგანთა არსის განმსაზღვრელი ვერ იქნება ის, რაც საერთოა მათ შორის.

მატერია ა-თვის არის მასალა, რ-იც ფორმდება საგნად. მატერია სინამდვილეში რომ არსებობდეს, აუცილებელია ფორმა, მაგრამ, მეორე მხრით, ფორმაც მხოლოდ ნამდვილობაა საგნისა და სინამდვილეში არ არსებობს მატერიის გარეშე. ეს დებულება ა-ს რეალიზმის ქვაკუთხედია. ეს იყო პლატონის იდეალიზმის დიამეტრულად საპირისპირო პოზიცია. მაგრამ მატერიის წმინდა შესაძლებლობად გაგებამ, იმან, რომ მას უარი ეთქვა საგნის არსის შექმნაზე, განაპირობა ფორმის გააბსოლუტურება და საბოლოო ანგარიშში პლატონის პოზიციაზე დაბრუნება. ფორმა ქმნის საგანს იმად, რაც ის არის, ამიტომ უწოდებს ა. ფორმას პირველარსებას და მას ფილოს. საგნად თვლის (1032 b 4). ფორმა არ არის ზოგადი, იგი გრძნობადი საგნის სპეციფ. არამატერ. სტრუქტურაა.

ფორმათა ეს სიმრავლე მატერიით დატვირთულობის მიხედვით იერარქიულადაა მოწესრიგებული. ყოველგვარი ფორმის და ყოველგვარი სინამდვილის მიზანი არის ფორმის ფორმა, რ-იც თავისუფალია მატერიისაგან და მიზნად თავისი თავი აქვს. ესაა ღვთაება, როგორც აზროვნების აზროვნება — Hē noēsis tēs noēseōs. იგი მთელი სინამდვილის უძრავი მამოძრავებელია, მაგრამ არ არის არარაობისაგან შემქმნელი. როგორც წმინდა ფორმას, მას არა აქვს სიდიდე, ე. ი. განუყოფელია. როგორც ყოველივეს მიზანი, იგი უმაღლესი სიკეთეა (1051a). იგი არსებობს სინამდვილისაგან დამოუკიდებლად. ფორმის დამოუკიდებელი არსებობის აღიარებით ა-მ საბოლოოდ დაუთმო პლატონის იდეალიზმს.

ა-ს  ლ ო გ ი კ უ რ ი  თხზულებები, საფიქრებელია, დაიწერა სხვადასხვა დროს

(ზემოთ მითითებული თანამიმდევრობით), არაერთნაირი გეგმით და ავტორის მიერ ჩასწორებული სალექციო ჩანაწერები უნდა იყოს. ლოგიკას ამ ტრაქტატებმა ჩაუყარა საფუძველი.

ა-ს აზრით, ლოგიკა არ არის მეცნიერება. ის არ იკვლევს არსებულის რომელიმე გვარს. ლოგიკა მეცნ. იარაღია (ორგანონია) მხოლოდ. უფრო ფართო გაგებით, ლოგიკაც მეცნიერებაა. მისი საგანია სილოგიზმი (*დედუქცია*) ანუ „ბჭობა (ლოგოს), რ-შიც რამეს დაშვებისას მისგან <დაშვებულიდან> აუცილებლობით გამომდინარეობს დაშვებულისაგან განსხვავებული რამ იმის გამო, რომ ის <დაშვებული> ასეთია". ამრიგად, ლოგიკის საგანია დედუქციური ბჭობა.

მთავარი შედეგები ა-ს ლოგიკური კვლევა-ძიებისა — გამოკვეთა *სემიოტიკის* ფუძე ცნებები: ერთიანი სიმბოლოსი, გამოსახულებისა, აღნიშვნისა, მნიშვნელობისა, დებულებისა, ჭეშმარიტება-სიყალბისა. ჭეშმარიტება და სიყალბე მიიჩნია დებულებების (და არა ნივთების) თვისებებად და დაგვიტოვა ამ ცნებების კლასიკური დეფინიცია; „ყალბია, თქვა იმაზე, რაც არის, რომ ის არ არის, ან იმაზე, რაც არ არის, რომ ის არის, და ჭეშმარიტია, თქვა იმაზე, რაც არის, რომ ის არის, ან იმაზე, რაც არ არის, რომ ის არ არის"; წამოაყენა წინააღმდეგობის შეუძლებლობის და გამორიცხული მესამის პრინციპები (იხ. *აზროვნების კანონები*) და განასხვავა მათი სამნაირი დაფორმულება: ონტოლოგიური, სემანტიკური და სინტაქსური; აგო დამტკიცებითი (დედუქციური) მეცნ. ცნება; ამ ცნების მომარჯვებით გამართა *სილოგისტიკა* და გამოიკვლია მისი სისრულისა და დამოუკიდებლობის პრობლემები; აღმოაჩინა *ანტინომია*, რ-საც XX ს-ში *რასელმა* ხელახლა მიაკვლია, და დაამტკიცა, რომ არ არსებობს ყოვლისმომცველი გვარი (კლასი): განასხვავა ნომინალური და რეალური დეფინიციები (იხ. *განსაზღვრება*), ჩამოაყალიბა წესები, რ-ებსაც უნდა აკმაყოფილებდეს კორექტული დეფინიცია და დაადგინა ფაქტი დეფინიციიდან არსებობის გამოუყვანლობისა; გამოიკვლია სინტაქსურ-სემანტიკური თვისებები კლასიკური უარყოფისა, კვანტორებისა (იხ. *კვანტორი*) „ყველა" და „ზოგიერთი" და მათ შორის ურთიერთდამოკიდებულებანი; შეისწავლა მხოლოდ ისეთი სახის დებულებები, რ-ებშიც გამოთქმულია მეორეულ სუბსტანციებს (გვარებსა და სახეებს) შორის დამოკიდებულებანი. ლოგიკური კვლევა-ძიების ასეთი შემოფარგვლა განაპირობა ა-ს ზოგადფილოს. პოზიციამ, განიხილა სამი მოდალობა: აუცილებლობა, შესაძლებლობა და შემთხვევითობა. ოღონდ იმის გამო, რომ „შემთხვევითობა" ორგვარად განსაზღვრა, დამაკმაყოფილებელი მოდალური სილოგისტიკის აგება ვერ მოახერხა; ზუსტად აღწერა დამტკიცების ისეთი სახეები, როგორიცაა დამტკიცება აბსურდამდე მიყვანის წესით, დამტკიცება „ყველა"—კვანტორის ინტროდუქციის წესით, სრული ინდუქცია, არასრული ინდუქცია, დამტკიცება ანალოგიის საფუძველზე.

ა-ს ფიზიკა შეისწავლის საგნებს როგორც მატერიისა და ფორმის ერთიანობას. არც ერთი ფიზ. ობიექტი არ გამორიცხავს მოძრაობას, რადგან თითოეულში შედის მატერია. ფიზ. ძირითადი კატეგორიებია: შესაძლებლობა, სინამდვილე, მოძრაობა, აუცილებლობა, შემთხვევითობა, სივრცე, დრო და სხვ.

ფიზიკის ყველაზე მნიშვნელოვანი კატეგორია არის მოძრაობა. რეალური სხეულის მოძრაობა ნიშნავს იმას, რომ იგი მიისწრაფვის თავისი არსის, ფორმის სრული განხორციელებისაკენ. ესაა საგნის მიზანი, ე. ი. *ენტელექია*.

ა. არჩევს მოძრაობის სამ სახეს: რაოდენობრივ, თვისებრივსა და სივრცულს. რაც შეეხება საგნის არსებას, ის კი არ მოძრაობს, არამედ ჩნდება და ქრება. ცვლილება და მოძრაობა არაა ერთი და იგივე. მოძრაობა ცვლილების ერთ-ერთი, სინამდვილეში მიმდინარე, სახეა. აღმოცენება-გაქრობის ერთ-ერთი წევრი კი არასინამდვილეშია (1068a).

ა-ს სისტემაში ყოველივეს მწვერვალია უძრავი მამოძრავებელი, ფორმის ფორმა. მასთან ყველაზე ახლოს დგას ცის უმაღლესი ნაწილი, უძრავ ვარსკვლავთა სფერო, რ-იც ღმერთის გარდა, ყოველ არსებულს მოიცავს (სამყაროს). იგი იდეალური წრეხაზით მოძრაობს, მაგრამ არ იცვლება. უძრავ ვარსკვლავთა ცასა და დედამიწას შორის შვიდი სფეროა: სატურნის, იუპიტერის, მარსის, მერკურის, ვენერას, მზის და მთვარის. დედამიწა სამყაროს ცენტრშია, იგი ყველაზე ნაკლოვანია, შედგება ოთხი ელემენტისაგან (წყალი, ჰაერი, ცეცხლი და მიწა), ციურ სხეულთა მასალა კი — ეთერია. ზემიწიერ სფეროში არ არსებობს ბოროტება და ნაკლი (1051). ა-ს ასტრონ. შეხედულებანი ემყარებოდა *ევდოქსი კნიდოსელის* მოძღვრებას.

ფსიქოლოგიასა და შემეცნების თეორიას ეხება ა-ს ნაშრომი „სულისათვის". მარქსს იგი შემეცნების თეორიის შესახებ დაწერილ პირველ სპეც. ტრაქტატად მიაჩნდა. მასში, მარქსის აზრით, უარყოფილია ინდივიდ. სულის უკვდავება და პოზიტიური რელიგიების ღმერთი.

ადამიანის სულს აქვს სამი უნარი: ზრდის, შეგრძნებისა და აზროვნების. ისინი შეესაბამებიან ცოცხალ ორგანიზმთა სამ გვარს: მცენარეებს, ცხოველებს, ადამიანს. მცენარეს მხოლოდ ზრდის უნარი აქვს. ესაა მისი სული. ცხოველში მას ემატება შეგრძნების უნარი. ადამიანში ორივე აზროვნებას ექვემდებარება.

სული, მართალია, სხეულისაგან განუყოფელია, მაგრამ სხეულებრივი არაა. სული ანუ ის, რითაც ჩვენ ვცხოვრობთ, შევიგრძნობთ, ვაზროვნებთ, არის ბუნებრივი, ორგ. სხეულის ფორმა. სხვა სხეულებზე მხოლოდ გადატანითი მნიშვნელობით ითქმის, რომ ფორმები სულებია. სული არის სხეულის დასრულება, მისი არსებობის განხორციელებული მიზანი, ენტელექია. სული, როგორც საერთოდ ფორმა, არაა სივრცული და არ შეიძლება მოძრაობდეს. ის ამოძრავებს ცოცხალ არსებებს ამორჩევითა და აზრით (406).

სულში არსებობს შემეცნების შესაძლებლობა. შემეცნება ხორციელდება ჩვენგან დამოუკიდებელ საგნებთან სულის გრძნობადი კავშირით. გრძნობადი შემეცნების დროს არ ხდება შეცდომა. შეცდომა და ჭეშმარიტება შესაძლებელია იქ, სადაც გონება აერთიანებს ცნებებს. გრძნობადი შემეცნებით საგნის შინაგანი ფორმა ცნობიერებაში მოექცევა. მას ემყარება გონითი, მეცნ. შემეცნება, რ-იც იმას ეძებს, რაც გამოითქმის მრავალზე, თანაც — აუცილებლობით. გონება გრძნობადი შემეცნების მასალის გარეშე დაუწერელი დაფაა.

ა-ს აზრით, გარკვეული იგივეობა შემეცნების საგანსა და მის შესახებ აზრს შორის შემეცნების აუცილებელი პირობაა. ჭეშმარიტი აზრი საგანზე თავისი შინაარსით სხვა არაფერი უნდა იყოს თუ არა საგნის არსი. ისინი მხოლოდ არსებობის ფორმით (აზრსა და ყოფიერებაში არსებობა) უნდა განსხვავდებოდნენ ერთმანეთისაგან.

ეთიკა, ა-ს აზრით, შეისწავლის ადამიანის საბოლოო, უმაღლესი მიზნის და ამ მიზნის შესაფერი მოქმედების საკითხს. რამდენადაც ადამიანი მხოლოდ სახელმწიფოში არსებობს, ა. ეთიკას სახელმწიფოს შესახებ მოძღვრების ნაწილად თვლის, მაგრამ რამდენადაც ადამიანის უმაღლეს მიზანს და მის შესაფერ მოქმედებას ეთიკა ადგენს, მას ემორჩილება როგორც პოლიტიკა, ისე ესთეტიკა და პედაგოგიკა.

ცოცხალი არსება მიისწრაფვის სიამოვნებისაკენ და უმაღლეს სიამოვნებას იქ პოულობს, სადაც მოქმედებს მისი არსის საუკეთესო გამოვლინება. ადამიანისათვის ამგვარი მოქმედება არის სათნოება. სათნო მოქმედებით აღწევს ადამიანი ამქვეყნიურ ბედნიერებას. იმქვეყნიურ ნეტარებაზე ა. არ ლაპარაკობს.

ყველაზე კეთილშობილური ადამიანში არის გონება. ესაა ღვთაებრივი ადამიანში. სწორედ მისი მოქმედებაა უმაღლესი სათნოება და საბოლოო მიზნად ადამიანმა ეს უნდა გაიხადოს (1177a). ესაა ჩვენში ნამდვილი მეობა, თვითობა. იგი დიანოეთიკური სათნოებაა. მას უნდა დავუქვემდებაროთ გულუხვობა, პატიოსნება, სიმამაცე, სამართლიანობა, ე. ი. ეთიკური ანუ პრაქტ. სათნოებანი, სადაც აზროვნება, მართალია, მოქმედებს, მაგრამ ერთადერთი განმსაზღვრელი არაა. ეთიკური სათნოება უკიდურესობათა შორის საშუალოს ამორჩევაში მდგომარეობს.

ხელოვნების თეორია პირველად ა-ს ფილოსოფიაში გამოიყოფა, როგორც ცალკე დისციპლინა. ხელოვნება, ა-ს აზრით, არის სინამდვილის მიბაძვა. ხელოვანი მიბაძვის საშუალებით იწვევს ჩვენში სიამოვნებას. ხელოვნება შემეცნების ერთ-ერთი სახეა, მაგრამ არაა არც ბრმა მიბაძვა, არც უბრალო აღწერა, იგი შემოქმედებაა. ხელოვნება იმას აღწერს, რაც შეიძლებოდა ყოფილიყო. მხატვრული ტიპი ცნებას ენათესავება. ამიტომ პოეზია ისტორიაზე, ე. ი. საერთოდ, ემპირიულ ცოდნაზე უფრო ფილოსოფიურია ანუ უფრო ახლოა პირველმიზეზთა ცოდნასთან. ხელოვნების პროდუქტი თავისუფლების პროდუქტია ხელოსნობის შედეგისაგან განსხვავებით, რ-იც ადამიანის ფიზ. არსებობისათვის აუცილებელ საგნებს ქმნის. ესთეტ. ტკბობით ადამიანის კათარსისი—განწმენდა — სწორედ ჩვენს ბიოლ. არსებობაზე, პირადულ მეზე ამაღლებას და საერთო საკაცობრიო პოზიციაზე დადგომას ნიშნავს. აქედან, ცხადია, ესთეტ. ტკბობა არსებითად განსხვავებულია იმისაგან, რასაც ჩვეულებრივ სიამოვნებას უწოდებენ (1453).

მოძღვრება სახელმწიფოს შესახებ ანუ პოლიტიკა იკვლევს სახელმწ. სტრუქტურას, წყობილების ტიპებს და საუკეთესო წყობილებისათვის აუცილებელ პირობებს.

ადამიანი ა-თვის საზ. ცხოველია. ამის პირველი შედეგია ოჯახის შექმნა. ოჯახები ერთიანდებიან სოფლად, სოფლები — ქალაქ-სახელმწიფოდ. მოქალაქეები იყოფიან სიმდიდრის მიხედვით: მდიდრები, ღატაკნი და საშუალონი. ეს მონებს არ ეხება. მათ ა. არც მოქალაქეებად თვლის და არც ადამიანებად. მონა მოლაპარაკე იარაღია და მისი მდგომარეობა შეესაბამება მის შინაგან ბუნებას. ა. ხედავს კლასობრივ ბრძოლას, მაგრამ მხოლოდ მონათმფლობელთა შორის.

საუკეთესო იქნება ის წყობილება, რ-შიც საუკეთესო პირობებია სათნოების არსებობისათვის. მონარქია არის სახელმწიფოში ერთის ბატონობა, არისტოკრატია — უმცირესობის, პოლიტეა, ე. ი. ზომიერი დემოკრატია კი — მოქალაქეთა უმრავლესობისა. სამივენი მეტ-ნაკლებად სახელმწიფოს საერთო ინტერესს ემსახურებიან, მაგრამ როცა სახელმწიფოს მმართველებს პირადი ინტერესი ამოძრავებთ, ვიღებთ მმართველობის აღნიშნულ ტიპთა გადაგვარებას: ტირანიას, ოლიგარქიასა და ოქლოკრატიას (ღატაკთა ბატონობას). იდეალური მონარქი რომ მოიძებნებოდეს, საუკეთესო წყობილება მონარ-



არისტოფანე.

ქია იქნებოდა, მაგრამ ეს შეუძლებელია და ამიტომ საუკეთესოდ უნდა ჩაითვალოს პოლიტეა, რ-იც ემყარება საშ. კლასის, საშ. სიმდიდრის მფლობელთა ბატონობას.

ყოველი მოქალაქე სახელმწიფოს ნაწილია და მისი აღზრდა სახელმწიფოს საერთო მიზანს უნდა ექვემდებარებოდეს. ადამიანის ბუნების სამ განუყოფელ უნარს — მცენარეულს, ცხოველურს ანუ ნებითს და გონითს — შეესაბამება აღზრდის სამი სახე: ფიზიკური, ეთიკური და გონებრივი. ბავშვები შვიდ წლამდე იზრდებიან სახლში, შვიდიდან თოთხმეტამდე — სკოლაში. სწავლაში თამაშის როლი გამორიცხულია. აღზრდის პროგრამაში შედის მუსიკა, რადგან მას შუძლია ზნეობრივი განწყობილების გამოწვევა. განსაკუთრებული ყურადღება ექცევა პიროვნების ჰარმონიულ განვითარებას, აღზრდაში ძირითადია თავისუფალი დროისათვის (scholē) ადამიანის მომზადება. ეს არაა არც გართობის, არც დასვენების დრო, რაც პრაქტ. მიზნებისათვის დახარჯული ენერგიის აღდგენას გულისხმობს (1338). ესაა დრო როცა ხდება შემეცნება შემეცნებისათვის, ფილოსოფოსობა. ესაა ადამიანის ღვთაებრივი ცხოვრება (1177).

ა-ს ნააზრევში მრავალია მიუღებელი და ფაქტობრივად მცდარიც. ეს განსაკუთრებით ითქმის მის საბუნებისმეტყველო მოსაზრებებზე. მიუხედავად ამისა, როცა 1882 ჩ. *დარვინმა* არისტოტელეს „ცხოველთა ნაწილები" წაიკითხა, უ. ოგლს მისწერა: „ლინე და კიუვიე ჩემი ღვთაებანი იყვნენ... მაგრამ უბრალო მოწაფეები არიან მოხუც არისტოტელესთან შედარებით".

*თხზ.*: Aristotelis opera. Ed. Academia regia borussica, v. 1—5, B., 1831—70; The works of Aristotle, transl. into English, ed. by J. A. Smith and W. D. Ross, v. 1—12, Oxf., 1908—52; Метафизика, пер. и примеч. А. В. Кубицкого, М.—Л., 1934; კატეგორიები.—განმარტებისათვის, თარგმ. ს. დანელიასი, თბ., 1975; მეტაფიზიკა, თარგმ. და კომენტ. თ. კუკავასი, თბ., 1964; პოეტიკა, თარგმ. და კომენტ. ს. დანელიასი, თბ., 1944.

*წყარო და ლიტ.*: Маркс К. и Энгельс Ф., Из ранних произведений, М., 1956; ლენინი ვ. ი., ფილოსოფიური რვეულები, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 38; ამონიოს ერმია, მოსახსენებელი ათთა ხმათადმი არისტოტელისთა, ი. პეტრიწის თარგმანი (XII ს. ხელნაწ.); იოანე პეტრიწი, განმარტებაჲ პროკლესთჳს დიადოხოსისა და პლატონურისა ფილოსოფიისათჳს, შრომები, ტ. 2, შ. ნუცუბიძის და ს. ყაუხჩიშვილის გამოც., თბ., 1937; გოგიბერიძე მ., ფილოსოფიის ისტორია, ტ. 1, თბ., 1941; ყაუხჩიშვილი თ., არისტოტელე ფასისის შესახებ, „ქართული წყაროთმცოდნეობა", 1968, [ტ.] 2; წერეთელი ს., ანტიკური ფილოსოფია, თბ., 1968.

*გ. თევზაძე, ზ. მიქელაძე.*

**არისტოტელიზმი,** ამა თუ იმ სახით *არისტოტელეს* ფილოსოფიის ძირითადი პრინციპების აღიარება. არისტოტელეს მერყეობა მატერიალიზმსა და იდეალიზმს შორის საშუალებას იძლეოდა, რომ მისი მოძღვრება ერთმანეთისაგან განსხვავებულ მიმართულებებს გამოეყენებინათ. არისტოტელეს გავლენა განიცადა *პერიპატეტიკოსთა სკოლამ*,. არაბულმა (ალკინდი, *იბნ რუშდი* და სხვ.) და ებრაულმა (*მაიმონიდი* და სხვ.) ფილოსოფიამ. ალმ. სქოლასტიკაში ა. *ნეოპლატონიზმსა* და *არეოპაგიტიკასთან* ერთად გავრცელდა, დას-ში კი ერთპიროვნულად გაბატონდა XIII ს-იდან, რასაც დიდად შეუწყვეს ხელი ალბერტ დიდმა და თომა აკვინელმა.

საქართველოში ა-ის გავლენა III ს-იდან (კოლხეთის სკოლა) დასტურდება და აპოგეას აღწევს XI—XII სს-ში. ითარგმნება არისტოტელე და მისი განმმარტებლები (*პორფირიოსი, ამონიოს ჰერმია*), კრიტიკულად განიხილავენ და სწავლობენ რისტოტელეს მოძღვრებას (*იოანე პეტრიწი*). ა. აისახა ლიტ-რაშიც (*ჩახრუხაძე*).

ახალი ფილოს. მესიტყვეები (ფ. *ბეკონი*, პ. *გასენდი* და სხვ.) იცნობდნენ სქოლასტიზებულ ა-ს და იბრძოდნენ მის წინააღმდეგ. შემდგომ კვლავ იზრდება ა-ის გავლენა. *ნეოსქოლასტიკისა* და *ნეოთომიზმის* გარდა, რ-თა ფილოს. საფუძველი გაყალბებული არისტოტელეა, მის გავლენას განიცდიდნენ ფ. *მელანქთონი*, *ჰეგელი*, ფ. *ტრენდელენბურგი*, ვ. *ვინდელბანდი*, ჰ. *რიკერტი*, ე. *ლასკი*, ნ. *ჰარტმანი* და სხვ.

*გ. თევზაძე.*

**არისტოფანე** (Aristophanēs) (ძვ. წ. 445,—385 ან 386), ძვ. ბერძენი კომედიოგრაფი, „კომედიის მამა". ა-ს ცხოვრების შესახებ თითქმის არაფერია ცნობილი. იყო ათენის მოქალაქე, დაწერა 40-ზე მეტი კომედია. ჩვენამდე მოაღწია 11 პიესამ და 900-მდე ფრაგმენტმა. პირველი კომედია „მონადიმენი", რ-იც არ შემონახულა, დაიდგა 427. ა. ძველი ატიკური კომედიის უდიდესი წარმომადგენელია, მან შეძლო ბერძნ. კომედიის სილაღე და უშუალობა ორგანულად შეერწყა მძაფრ სოც. კრიტიკასთან. იგი, „მკვეთრად ტენდენციური პოეტი" (ფ. ენგელსი), თავისი შემოქმედებით ეხმაურებოდა თანამედროვე პოლიტ., საზ. და კულტ. ცხოვრების აქტუალურ პრობლემებს. *პელოპონესის ომის* ვითარებაში (431—404), რ-მაც მთელი სიღრმით წარმოაჩინა ათენის მონათმფლობელური დემოკრ. მანკიერებანი, ა. არაერთგზის მიმართავდა ომისა და მშვიდობის თემას, გმობდა ომის მომხრეთა პოლიტიკას და წარმოსახავდა მშვიდობიანი ცხოვრების უპირატესობას. კომედია „აქარნელების' (425) გმირი, გლეხი დიკაიოპოლისი, ახერხებს სპარტელებთან ერთპიროვნული ზავის დადებას. თუ სხვები ომისაგან იტანჯებიან, იგი მოლხენით და მშვიდად ცხოვრობს. საბერძნეთის გადარჩენის იდეით შთაგონებული ათენელი მევენახე ტრიგეოსი („ზავი", 421) მიემგზავრება ოლიმპზე, რომ ომის ღმერთის მიერ დატყვევებული მშვიდობის ქალღმერთი გაათავისუფლოს და ამით იხსნას ელადა. ათენელი ქალის მგზნებარე მოწოდებით („ლისისტრატე", 411) ბერძენი ქალები ქმრებს „სიყვარულის გაფიცვას" უცხადებენ და ზავის დადებას აიძულებენ.

ოცნებას მშვიდობიან, სამართლიან და ღირსეულ ცხოვრებაზე გამოხატავს ა-ს პიესები: „ფრინველები" (414), სადაც აღწერილია ცასა და დედამიწას შორის ფრინველთა სამართლიანი სამეფოს „ღრუბელ-გუგულეთის" დაარსება, და „ქალთა კრება" (392), რ-ის მიხედვითაც ქალები თანასწორობის პრინციპზე სრულიად ახალ სახელმწიფოს აფუძნებენ.

თანამედროვეთა სცენაზე გამოსაყვანად ა. კომედიის ტრადიციულ კარიკატურულ ნიღბებს იყენებს. კომედია „მხედრებში" (424) ხარბი, თაღლითი მონის სახით, რ-იც ბოროტად სარგებლობს თავისი ბატონის—დემოსის (ხალხის) ნდობით და ურცხვად ატყუებს მას, წარმოდგენილია გავლენიანი პოლიტ. მოღვაწე კლეონი. კლეონისა და სხვა დემაგოგთა პოლიტიკის ანტიხალხური არსი მხილებულია მეორე კომედიაში „კრაზანები" (422). პიესა „ღრუბლები" (423) ახალი მეცნ. იდეების, ფილოს. სოკრატესა და სოფისტურ მოძღვრებათა უარყოფითი მხარეების პაროდიაა. აღზრდის ახლებური წესების კრიტიკას შეიცავდა მისი პირველი კომედიაც „მონადიმენი". ა. დასცინის ევრიპიდეს („ბაყაყები", 405), ბრალად სდებს ესქილესეული ტრაგედიის პატრ. იდეალების დავიწყებას და აბუჩად იგდებს მისი დრამატურგიის ახალ იდეურ და ზნეობრივ ტენდენციებს. ევრიპიდესა და პოეტ აგათონის წინააღმდეგაა მიმართული აგრეთვე კომედია „თესმოფორიაზუსები" (411). პიესაში „პლუტოსი" (388), სადაც ა. უბრუნდება ქონების არასწორი განაწილების თემას, უკვე მკაფიოდ შეინიშნება საშუალო ატიკური კომედიის თავისებურებანი. შემდეგ ა-ს დაუწერია ორი კომედია, რ-ებიც დასადგმელად თავისი ვაჟისათვის, არარესათვის გადაუცია.

ა-ს კომედიებში უჩვეულოდაა შერწყმული ფანტასტ. და რეალური სამყარო, პლასტიკა და გროტესკი, ლირიკა და მგზნებარე პუბლიცისტიკა, უხვადაა გამოყენებული მძაფრი კომ. ეფექტები და მახვილგონივრული კალამბურები, პირობითი თეატრ. ხერხები. ა-ს იდეებმა და სახეებმა გამოძახილი და ახალი ხორცშესხმა პოვა ფ. რაბლეს, ჟ. რასინის, ჰ. ჰაინეს, რ. როლანის, ლ. ფოიხტვანგერის შემოქმედებაში.

*თხზ.*: Aristophane. Texte établi et trad. par V. Coulon et H. Van Daele, v. 1—5, P., 1949—54; Комедии, т. 1—2, М., 1954; [წიგნში] ელადის მუზა, თბ., 1963.

*ლიტ.*: ყაუხჩიშვილი ს., ბერძნული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1950; Соболевский С. И., Аристофан и его время, М., 1957.

*ა. ალექსიძე.*

**არისტოფანე ბიზანტიონელი** (Aristophanēs ho bisantiōs) (დაახლ. ძვ. წ. 257—180), ალექსანდრიელი გრამატიკოსი, ანტიკური ეპოქის ერთ-ერთი უდიდესი ფილოლოგი, ზენოდოტესა და კალიმაქეს მოწაფე. განსაკუთრებული წვლილი მიუძღვის ჰომეროსის პოემების ფილოლ. შესწავლასა და გადმოცემაში. მანვე გამოსცა მრავალი ბერძენი ავტორის ტექსტი. ა. ბ. მეცნ. ლექსიკოგრაფიის ფუძემდებელია; მას მიეწერება პროსოდიის, მახვილისა და ფშვინვის ნიშანთა სისტემის შემუშავება და ე. წ. „ალექსანდრიული კანონის" — ლიტ. ჟანრებისა და მათი ძირითადი წარმომადგენლების სიის შედგენა. ჩვენამდე ა-ბ-ის კომენტარებისა და ნაშრომების უმნიშვნელო ფრაგმენტებმა მოაღწია.

*თხზ.*: Aristophanis Byzantii grammatici fragmenta, ed. A. Nauck, Halle, 1848.

*ლიტ.*: ყაუხჩიშვილი ს., ბერძნული ლიტერატურის ისტორია, ტ. 2, თბ., 1949.

**არიული რასა,** ცრუმეცნიერული ტერმინი, რ-იც XIX ს. შუა წლებში რეაქციული, რასობრივი „თეორიების" ავტორებმა წამოაყენეს. ტერმინის მცდარობა ენობრივი და რასობრივი კლასიფიკაციის აღრევაში გამოიხატება. ენათმეცნიერებაში არიულს უწოდებენ ინდო-ირანულ ენებს, მაგრამ ამ ენაზე მოლაპარაკე ხალხებს არ ახასიათებთ რაიმე საერთო ფიზ. თვისებები და არ წარმოქმნიან განსაკუთრებულ რასას. ტერმინი გამოიყენეს გერმანელმა ფაშისტებმა, რ-ებიც ამტკიცებდნენ, რომ არსებობს განსაკუთრებული, „უმაღლესი" ა. რ., რ-ის ყველაზე უფრო წმინდა სახის წარმომადგენლები გერმანელები არიან. იხ. აგრეთვე, *რასიზმი*.

**არიფ არდებილი,** XIV ს. პოეტი, წარმოშობით აზერბაიჯანელი. წერდა სპარსულად. იყო შირვანშაჰ ქეიქაუს იბნ ქაიყობადის (1345—1373) კარის პოეტი. ქმნიდა კასიდებს. შემორჩენილია მისი პოემა „ფარჰადნამე" (1369), რ-ის თემა ნასესხებია ნიზამის „ხოსროვი და შირინიდან". მთავარ გმირად ა. ა-მ აქცია ნიზამის მეორეხარისხოვანი პერსონაჟი — ხუროთმოძღვარი ფარჰადი, პოემა შეავსო ხალხში გავრცელებული ფარჰადისა და შირინის ლეგენდებით.

**„არიფიონი",** ქართვ. საბჭ. მწერალთა ლიტ. გაერთიანება (1927—1928). „ა-ის" წევრები იყვნენ ვ. გორგაძე, შ. დადიანი, კ. კაპანელი, ბ. მელიქიშვილი, ლ. მეტრეველი, ი. მოსაშვილი, მ. მრევლიშვილი, დ. სულიაშვილი, ი. ტატიშვილი, პ. ქავთარაძე, ლ. ქიაჩელი, გ. ქიქოძე, ს. შანშიაშვილი, კ. ჭიჭინაძე, მ. ჯავახიშვილი. გაერთიანებამ გამოსცა ალმანახი „არი-

ფიონი“ (1928). ჯგუფის მონაწილენი „ა-ის“ სახელწოდებას განმარტავდნენ როგორც ამხანაგობას, რ-იც ემყარებოდა არა მარტო საზ. იდეალებისა და ლიტ. მრწამსის ერთიანობას, არამედ პირად მეგობრულ ურთიერთობასაც. მიუხედავად კეთილშობილური მიზნისა—შეექმნათ ახალი ეპოქის შესატყვისი ახალი ადამიანის სახე — ჟურნალში გამოქვეყნებულ მხატვრულ ნაწარმოებთა უმრავლესობა მცდარად წარმოსახავდა სოციალ. საზ-ბის განვითარების ძირითად პროცესებს. ქართ. საბჭოთა ლიტ. კრიტიკამ აღნიშნა წინააღმდეგობანი „ა-ის“ დეკლარაციასა და ალმანახის შინაარსს შორის. დაჯგუფება მალე თვითლიკვიდაციის გზას დაადგა, მით უფრო, რომ 20-იანი წლების დამლევისათვის საბჭოთა ლიტ-რაში უკვე ნიადაგი ეცლებოდა განცალკევებული სამწერლო ჯგუფების არსებობას და იქმნებოდა პირობები ჩვენი მწერლობის ძალების გაერთიანებისათვის. „ა-ის“ ბევრმა წევრმა შემდგომში თვალსაჩინო ადგილი დაიმკვიდრა ქართ. საბჭ. ლიტ-რაში.

*ბ. ჟღენტი.*

**„არიფიონი“,** ქართვ. მწერალთა ლიტ. გაერთიანების „*არიფიონის*“ მხატვრულ-ლიტ. ჟურნალი. გამოვიდა ერთი ნომერი (1928, თბილისი). რედაქტორები—გ. ქიქოძე და ვ გორგაძე. ჟურნალში დაბეჭდილია „არიფიონის“ ლიტ. დეკლარაცია, ს. შანშიაშვილის, შ. დადიანის, მ. ჯავახიშვილის, ვ. გორგაძის, დ. სულიაშვილის, ი. მოსაშვილის, მ. მრევლიშვილის, ბ. მელიქიშვილის, ლ. ქიაჩელის, ი. ტატიშვილის, გ. ქიქოძის ნაწარმოებები, კ. ჭიჭინაძისა და კ. კაპანელის სტატიები, პლატონის დიალოგი „კრიტონი“ (თარგმანი პ. ქავთარაძისა).

**არიფ ყაზვინი** მირზა აბუ ლ-კასემ (1882, ქ. ყაზვინი, — 1933, ქ. ჰამადანი), ირანელი პოეტი, ხალხური რომანსის — *თასნიფის* უბადლო ოსტატი. თავისი ლექსებისათვის თვითონვე თხზავდა მუსიკას, მართავდა კონცერტებს, სახალხოდ უმღეროდა სამშობლოს, სიყვარულს, თავისუფლებას, კიცხავდა შაჰებს, რეაქციონერ სახელმწ. მოღვაწეებს (ლექსები „გაუმარჯოს“, „თავისუფლების მახარობელი“, „სიკვდილის სამოსელი“, „ფრინველის გოდება“ და სხვ.). ა. ყ-ს დევნიდნენ, 1915—20 იგი იძულებული გახდა თურქეთსა და ერაყში გახიზნულიყო. რეზა-შაჰ ფეჰლევის მმართველობის პერიოდში ა. ყ-ს ლექსები არ დასტამბულა, საჯაროდ გამოსვლაც აუკრძალეს. ამის მიუხედავად, ა. ყ. ბოლომდე დარჩა რადიკალურ-დემოკრ. პრინციპებისა და ხალხის ერთგულ მგოსნად. მის თასნიფებს დღესაც მღერიან ირანში.

*თ. კეშელავა.*

**არიში,** ა რ ე შ ი, სტრატეგიული პუნქტი ძვ. ჰერეთში (ახლანდ. სოფ. მთისძირი, ყვარლის რ-ნი), სავაჭრო გზაზე, რ-ითაც ადრინდ. ფეოდ. ხანაში ქართლი და კახეთი ალბანეთის შიგა რ-ნებს უკავშირდებოდა. ა-ზე გადიოდა (დღესაც გადის) „ცხვრის გზა“. ამ გზით ცხვარი დაღესტნის მთებში აჰყავდათ. „მატიანე ქართლისაჲს“ ცნობით, X ს. დასაწყისში, კონსტანტი აფხაზთა მეფისა და კვირიკე კახთა ქორეპისკოპოსის შეერთებულმა ჯარმა ჰერეთის ლაშქარი დაამარცხა და ვეჟინის ზავის თანახმად, ადარნასე ჰერთა პატრიკმა კვირიკეს დაუთმო ორჭობი, ხოლო კონსტანტის—გავაზნი და ა. 1962 მთისძირში აღმოჩნდა არაბ. მონეტების განძი.

*ლიტ.*: მ უ ს ხ ე ლ ი შ ვ ი ლ ი დ., კახეთ-ჰერეთის პოლიტიკური გეოგრაფიის საკითხები XII—XIII სს., «საქართველოს ისტორიული გეოგრაფიის კრებული», 1967, [ტ.] 3.

*დ. მუსხელიშვილი.*

**არიშიანი,** საქართვ. სახელმწ. მოღვაწე XI—XII სს. მიჯნაზე, ჰერეთის დიდებული აზნაური, დავით აღმაშენებლის თანამებრძოლი საქართვ. გაერთიანების საქმეში. ა. ჰერეთის სხვა დიდებულებთან ერთად დაეხმარა დავით აღმაშენებელს ჰერეთ-კახეთის შემოერთებაში.

*წყარო*: ცხოვრება მეფეთ-მეფისა დავითისი, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 1, თბ., 1955.

**არკადა,** იხ. *თაღედი.*

**არკადია** (Arkadia), თანამედროვე საბერძნეთის ნომოსი (ცენტრი ქ. ტრიპოლისი). პელოპონესის ცენტრ. ნაწილი, მთიანი მხარე. ძველად ჩრდ-ით მას ესაზღვრებოდა აქაია და სიკიონი, დას-ით —ელიდა, აღმ-ით — არგოლიდა, სამხრ-ით — ლაკონიკა და მესენია. ა-ში მიედინება მდ. ალფეოსი, რ-თანაც მრავალი ანტიკური მითია დაკავშირებული. გადმოცემით, ა-ში *პელასგები* დასახლებულან და ქალაქთა უმრავლესობა მათ დაუარსებიათ. ადგილ. მოსახლეობას დორიელთა შემოსევები არ განუცდია. ა-ის მნიშვნელოვანი ქ-ები იყო: მანტინეა, ტეგეა, ალფეოსი, ორქომენოსი და მეგალოპოლისი (დააარსა ეპამინონდამ ძვ. წ. 371). ერთხანს ა. *აქაველთა კავშირის* წევრი იყო. ძვ. საბერძნეთში არკადიელები მხიარულ და სტუმართმოყვარე მთიელებად ითვლებოდნენ. ანტ. ლიტ-რაში და განსაკუთრებით XVI—XVIII სს. პასტორალებში ა. წარმოდგენილია როგორც პატრიარქალურ ზნე-ჩვეულებათა, უბრალოების, უბიწოების ქვეყანა. მხატვრები ა-ს მწყემსების ბედნიერ, იდილიურ მხარედ წარმოსახავდნენ.

**არკადია,** რომის ლიტ. აკადემია. ჩამოყალიბდა 1690, შვეციის დედოფალ *კრისტინას*, ისტორიკოს ჯ. მ. კრეშიმბენისა და პოეტ ჯ. ვ. გრავინას თაოსნობით. არკადია — პელოპონესის (საბერძნეთი) მთიანი ოლქის სახელწოდება დაერქვა მწყემსური „იდილიური“ ყოფის მისანიშნებლად. ა-ის მიზანი იყო პასტორალური ტრად. განმტკიცება, იტალ. ლიტ-რის დაცვა *მარინიზმისაგან*, მაღალი გემოვნების დანერგვა, პოლიტიკისაგან განდგომა. ა-ის „კოლონიები“ მთელ იტალიას მოედო და დიდხანს იარსება. მისი წევრები ხდებოდნენ პაპები, თავადები, მეფეები, ისეთი დიდი პოეტებიც კი, როგორიც იყვნენ მეტასტაზიო, მაფეი და სხვ. დროთა განმავლობაში ა-მ დაკარგა ყოველგვარი მნიშვნელობა; ფორმალურად არსებობდა 1925-მდე.

**არკადიუსი** (Arcadius) (377 — 1. V. 408), აღმ. რომის იმპერატორი. იმპ. *თეოდოსიუს I-ის* უფროსი ვაჟი. მამის სიკვდილის შემდეგ ერგო რომის იმპერიის აღმ. ნაწილი (მის ძმას ჰონორიუსს — დასავლეთი). ა-ის მმართველობის წლებში 395—408 სახელმწიფოს ფაქტობრივად მართავდნენ მისი დაახლოებული პირები — ჯერ კარისკაცი რუფინუსი (ეროვნებით გალი), ხოლო შემდეგ — საჭურისი ევტროპიუსი; ა-ის მეფობის ბოლო წლებში ძალაუფლება ხელთ იგდეს დედოფალმა ევდოკიამ და სარდალმა გაინასმა. ა-ის გარდაცვალების შემდეგ გამეფდა მისი არასრულწლოვანი ვაჟი თეოდოსიუს II.

**არკალიკი,** ქალაქი (1965-მდე დაბა) ყაზ. სსრ თურღაის ოლქში, არკალიკის რ-ნის ცენტრი, ტობოლ—ცელინოგრადის სარკინიგზო ხაზის განშტოების ბოლო სადგური. 30 ათ. მცხ. (1974). დაბა ა. დაარსდა 1956 ბოქსიტების საბადოს დამუშავებასთან დაკავშირებით (თურღაის ბოქსიტების მაღარო); ნედლეულს აწვდის პავლოდარის ალუმინის ქ-ნას.

**არკანზასი** (Arkansas), მდინარე აშშ-ში, მისისიპის მარჯვ. (სიდიდით მეორე, მისურის შემდეგ) შენაკადი. სიგრძე 2410 *კმ*, აუზის ფართ. 470 ათ. $კმ^2$. სათავე აქვს *კლდოვან მთებში*. ზემო დინებაში ვიწრო და ღრმა ხეობაში მიედინება, შუა და ქვემო დინებაში კი *დიდ ვაკეებზე* და *ცენტრალურ ვაკეებზე*. წყლის საშ. ხარჯი დაახლ. 1800 $მ^3$/*წმ*. წყალდიდობა გაზაფხულზე წვიმებისა და თოვლის დნობის დროს იცის. იყენებენ სარწყავად. სანაოსნოა შესართავიდან 1000 *კმ*-ზე. ჩამოუდის ქ-ებს: უიჩიტოს, ტალსას, ლიტლ-როკს.

**არკანზასი** (Arkansas), შტატი აშშ-ის სამხრ. ნაწილში. ფართ. 137,5 ათ. $კმ^2$. მოსახლ. 1886,2 ათ. კაცი (1970), მ. შ. დაახლ. 45% ქალაქში ცხოვრობს. მოსახლ. 1/4-ს ზანგები შეადგენენ. ადმ. ც. — ქ. ლიტლ-როკი.

ა-ის ტერიტ. აღმ. ნაწილი უკავია მისისიპის მარჯვ. ნაპირის დაბლობს, რ-საც კვეთს მდ. არკანზასი. ჩრდ.-დას. ნაწილში უოშიტოს (863 *მ*-მდე) და ბოსტონის (823 *მ*-მდე) მთებია. ჰავა — ნოტიო სუბტროპ. ნალექები 1000 *მმ*-ზე მეტი წელიწადში. ხეობებსა და ჭალებში სუბტროპ. ტყეებია, მაღლობებზე — ფიჭვისა და მუხისა. საექსპლუატაციო ტყის ფართ. 8,6 მლნ. *ჰა*. განვითარებულია მიწათმოქმედება. მთავარი სას.-სამ. კულტურებია ბამბა (მოჰყავთ ძირითადად მდ. მისისიპის ხეობაში), ბრინჯი, სოია. ბამბის მოსავლით ა. IV ადგილზეა აშშ-ში. მეცხოველეობის სასაქონლო პროდუქციის ძირითადი სახეა ბროილერი. ნავთობის, ბუნებრივი აირის, საშენი მასალისა და ბოქსიტების (აშშ-ის მოპოვების 9/10-ზე მეტი) მოპოვება. გადასამუშ. მრეწველობიდან (ჩაბმულია 100 ათ-ზე მეტი კაცი) აღსანიშნავია კვების (ხილ-კენკრის, ფრინველის გაყინვა და დაკონსერვება), ხის დასამუშ., რადიოელექტრონული, ქიმ. (მ. შ. სამხ.-ქიმ.), ალუმინის (ჯონს-მილი, არკადელფია) მრეწველობა. ელექტროსადგურები.

**არკატაგი,** პ რ ჟ ე ვ ა ლ ს კ ი ს ქ ე დ ი, ქედი კუნლუნის ცენტრ. ნაწილში (ჩინ. სრ). სიგრძე დაახლ. 650 *კმ*, მაქს. სიმაღლე 7723 *მ*-მდე (ულუგმუზტაგი — კუნლუნის უმაღლესი მწვ.). აგებულია ძირითადად გრანიტებით, გნაისებითა და ქვიშაქვებით. ფერდობები დაფარულია ქვაყრილებით. ტბიური ღრმულების ძირზე და მდინარეთა ხეობებში ბალახეული მცენარეულობაა. მთათა თხემებზე თოვლი და მყინვარებია. ჩრდ. ფერდობებზე ოქროს საბადოებია. ა. აღმოაჩინა ნ. *პრჟევალსკიმ* 1884.

**არკატურა,** იხ. *თაღნარი.*


არკბუტანი.

**არკბუტანი** (ფრანგ. arc-boutant — საბჯენი თაღი), შენობის გარე კედელს მიშენებული ნახევარრკალის ფორმის ქვის თაღი, რ-იც კამარის განმბჯენ ძალებს გადასცემს გარე კედელზე მიშენებულ ბურჯებს — *კონტრფორსებს*. ჩაისახა საფრანგეთში XII ს. II ნახ. კონტრფორსებსა და *ნერვიურებთან* ერთად ა. ქმნის გოტიკური არქიტ. დამახასიათებელ კონსტრუქციულ სისტემას (პარიზის ღვთისმშობლისა და ამიენის ტაძრები). ხუთნავიან ტაძრებში ამოყვანილია ორმალიანი ა., ხოლო თუ ცენტრ. ნავი ძალიან მაღალია, ა. ორიარუსიანია. ა-ის მეშვეობით შემცირდა შიდა საყრდენების ზომები, განთავისუფლდა ტაძრის სივრცე, გაიზარდა კამარის მალი, მთავარი ნავის სიმაღლე და ფანჯრის ზომები.

**არკებუზი** (ფრანგ. arquebuse, გერმ. Hakenbüchse: Haken — კაკვი, სადგამი, შტატივი, Büchse — შაშხანა), ცეცხლსასროლი იარაღის ერთ-ერთი პირველსახეობა დას. ევროპაში. გავრცელდა XV ს. პირველ მესამედში; იტენებოდა ლულიდან. ა-ით პირველად ქვებს ისროდნენ, შემდეგ — მრგვალ ტყვიებს.


არკებუზი. XVI ს.

**არკესილაე** (Arkesilaos) (ძვ. წ. 315—241), ბერძენი ფილოსოფოსი იდეალისტი, პლატონის შუა (მე-2) აკადემიის დამაარსებელი, *პირონის* ზეგავლენით ა-მ აკადემიას მისცა სკეპტიკური მიმართულება. ა. მოითხოვდა „მსჯელობისაგან თავშეკავებას“ (epochē), რადგან, მისი აზრით, აბსოლ.




არკფუნქციები. ნახ. 1. არკსინუსი.




არკფუნქციები. ნახ. 2. არკკოსინუსი.

ჭეშმარიტება ადამიანისათვის მიუღწეველია. ყოველი ცოდნა სადავო და საალბათოა, მაგრამ იგი საკმარისია პრაქტ. მოქმედებაში სახელმძღვანელოდ. ა-ს ფილოს. მიხედვით, გონიერება საალბათო დებულებათა აწონ-დაწონაა, ხოლო გონიერი ცხოვრების მიზანი — სულიერი სიმშვიდე, *ატარაქსია*.

**არკვა-პეტრარკა** (Arqua Petrarca), ენეოლითისა და ბრინჯაოს ხანის ხიმინჯებიანი დასახლება ჩრდ. იტალიაში, ქ. პადუის მახლობლად. არქეოლ. გათხრები მიმდინარეობდა 1885—1906. აღმოჩენილია ქვის საძირკვლებზე ან ხიმინჯებზე დადგმული მრგვალი ქოხები. იარაღი უპირატესად ქვისაა, იშვიათად — ლითონის. მოსახლ. ნადირობასა და მიწათმოქმედებას მისდევდა. ა-ს კულტურა გარდამავალი საფეხურია ჩრდ. იტალიის ენეოლითური ხანის ხიმინჯებიან დასახლებათა კულტურასა და *ტერამარების კულტურას* შორის.

*ლიტ.*: Montelius O., La civilisation primitive en Italie, v. 1—2, Stockh., 1895—1910; Patroni G., La Preistoria, v. 1, Mil., 1937.

**არკინარეთი,** სოფელი სამხრ. ოსეთის ავ ცხინვალის რ-ნში (ბიყარის სოფსაბჭო), მდ. არკინარეთის (მეჯუდის მარჯვ. შენაკადი) ნაპირზე. ზ. დ. 1180 *მ*, ცხინვალიდან 26 *კმ*. ღრომის საბჭ. მეურნეობა (მემინდვრეობა, მეცხოველეობა). დაწყ. სკოლა, რვაწლ. სკოლა-ინტერნატი სოფ. ბიყარში (5 *კმ*). ვახუშტის მიხედვით, სოფელს ძველად აკანათური ეწოდებოდა და ისროლისხევში შედიოდა. X ს-ში ისროლისხევთან ერთად ცხრაძმისხევის, XIII—XIV სს-იდან კი ქსნის საერისთავოს შემადგენლობაში ითვლებოდა. ა-ის მოსახლ. ძველი დროიდან ქართ. იყო. XVIII ს. II ნახევრიდან ჩნდება ოსური მოსახლეობაც. 1865 სოფელს არკინარეთი ეწოდებოდა და ქსნის უბნის ლეკოიანის სასოფლო თემის შემადგენლობაში შედიოდა. სოფლის თავზე შემორჩენილია ფეოდ. ხანის ეკლესიის ნანგრევები.

*ლიტ.*: გვასალია ჯ., ქსნის ხეობის ისტორიული გეოგრაფიის საკითხები, «საქართველოს ისტორიული გეოგრაფიის კრებული», 1967, [ტ.] 3.

*ჯ. გვასალია, მ. უთმელიძე.*

**არკნეთი,** სოფელი სამხრ. ოსეთის ავ ზნაურის რ-ნში (ავნევის სოფსაბჭო), მდ. აღმ. ფრონის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 885 *მ*, ზნაურიდან 17 *კმ* ბეყმარის მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა.

**არკოზი,** გრანიტის, გნაისისა და მათი მსგავსი მჟავე ქანების დაშლით წარმოქმნილი ფხვიერი მასალა. შედგება კვარცისა და მინდვრის შპატის მარცვლებისაგან, ზოგჯერ ქარსის მინარევით. არკოზული მასალის შეცემენტებით წარმოიქმნება არკოზული ქვიშაქვა. მაცემენტებელია თიხა, ჰიდროქარსი, კარბონატი, კვარცი და სხვ. ზოგჯერ ცემენტი ცოტაა და არკოზული ქვიშაქვა გრანიტოიდსა ჰგავს. არკოზული ქვიშაქვა გავრცელებულია ნაოჭა რ-ნებში, მათ შორის საქართვ. და კავკ. დანალექ ფორმაციებში.

**არკოლე** (Arcole), სოფელი ჩრდ. იტალიაში (ვერონის პროვინცია) მდ. ალპონეს მარცხ. ნაპირზე, რ-ის მახლობლად ნაპოლეონ ბონაპარტის იტალიაში ლაშქრობის (იხ. *ბონაპარტის ლაშქრობა იტალიაში 1796—1797*) დროს, 1796 წ. 15—17 ნოემბ., გაიმართა ბრძოლები საფრანგ. ჯარებსა (დაახლ. 18 ათ.) და ავსტრ. არმიას (დაახლ. 30 ათ.) შორის. ავსტრ. ჯარი, რ-საც ფელდმარშალი ი. ალვინცი სარდლობდა, მიზნად ისახავდა ეხსნა ფრანგების მიერ გარემოცული მანტუის ციხესიმაგრე. გააფთრებული ბრძოლების შედეგად ფრანგებმა უკან დაახევინეს ავსტრ. ჯარებს ვიჩენცისაკენ. ა-ს ბრძოლამ ფრანგებს საშუალება მისცა გაემარჯვათ რივოლის ბრძოლაში (1797 წ. 13—15 იანვ.) და აეღოთ მანტუა.

არკოლეს ბრძოლა 1796 ნ 17 ნოემბერი




**არკონა** (Arkona), ბალტიისპირა სლავების X—XII სს. ქალაქი კ. რიუგენის (სლავ. რუიანა) ჩრდ. ნაპირზე. დას-იდან ა-ს იცავდა 10—13 *მ* სიმაღლის მიწაყრილი. ა. რამდენიმე სლავური ტომის რელიგიური ცენტრი იყო. კუნძულს მართავდა ღმერთ სვიატოვიტის უმაღლესი ქურუმი. ამ ღმერთის ტაძარი აღწერა დანიელმა ქრონიკოსმა საქსონ გრამატიკუსმა. მისი მონაცემები დაადასტურა არქეოლ. გათხრებმა XX ს. 20-იან წლებში. გერმ. მკვლევარმა კ. შუხჰარდტმა აღმოაჩინა ტაძრის კედლები (20×20 *მ*). 1168 დანიის მეფე ვოლდემარ I-მა დაანგრია ტაძარი და ქალაქი.

**არკონადა** (Arkonada) სესარ მუნიოს (5. XII. 1898, ასტუდილიო, — 10. III. 1964, მოსკოვი), ესპანელი მწერალი და ჟურნალისტი; ესპ. კომპარტიის წევრი 1931-იდან. შემოქმედების დასაწყისში სიურრეალიზმს მიემხრო (ლექსთა კრებ. „წყურვილი“, 1921; „ქალაქი“, 1928). 30-იან წლებში გამოაქვეყნა რევ. ბრძოლის ამსახველი სოც. რომანები („ტურბინა“, 1930; „ღარიბები მდიდრების წინააღმდეგ“, 1933; „მიწის გაყოფა“, 1934; „ომის რომანსები“, 1937; „მდინარე ტახო“, 1938). 1933-იდან თანამშრომლობდა პროგრ. ჟურნალ-გაზეთებში, ხოლო 1936—39 ეროვნ.-რევ. ომის დროს — საფრონტო გაზეთებში. რესპ. დამარცხების შემდეგ თავი შეაფარა საფრანგეთს. 1939-იდან საბჭ. კავშირში ცხოვრობდა. აქ დაწერა „მადრიდის მოთხრობები“ (1942), პოემა „დოლორესი“ (1945) და ტრაგედია „მანუელა სანჩესი“ (1949).

**არკოსი** (All Russian Cooperative Society Limited — სრულიად რუსეთის კოოპ. საზ-ბა. 1922-იდან Arcos Ltd), საბჭ. სავაჭრო სააქციო საზ-ბა ინგლისში. დააარსა 1920 ლონდონში საბჭ. კოოპერ. დელეგაციამ ინგლ. კანონების შესაბამისად, როგორც კერძო კომპანია შეზღუდული პასუხისმგებლობით, ვინაიდან საბჭ. კოოპ. დელეგაციას ლონდონში არ ჰქონდა იურიდ. პირის უფლებები და არ შეეძლო თვითონვე ეწარმოებინა სავაჭრო ოპერაციები. ა. მოქმედებდა როგორც საბჭ. საგარეო ვაჭრობის ორგანიზაციების წარმომადგენელი, ახორციელებდა ექსპორტისა და იმპორტის ოპერაციებს, ჰქონდა კანტორები და განყბები სხვადასხვა ქვეყნებში. ა-ის ბრუნვა 1927 დასაწყისისათვის 100 მლნ. გირვ. სტერლინგს აღემატებოდა. 1927 წ. 12 მაისს ინგლ. პოლიცია თავს დაესხა ა-ს და საბჭ. სავაჭრო წარმომადგენლობას, რასაც მოჰყვა ინგლისსა და სსრკ-ს შორის დიპლ. ურთიერთობის გაწყვეტა. ა-მა მუშაობა შეწყვიტა. 1929-იდან დიპლ. ურთიერთობის აღდგენის შემდეგ, ა-მა განაახლა საქმიანობა შედარებით მცირე მასშტაბით.

**არკფუნქციები,** ტრიგონომ. ფუნქციების *შექცეული ფუნქციები* — არკსინუსი, არკკოსინუსი, არკტანგენსი, არკკოტანგენსი.

ა რ კ ს ი ნ უ ს ი, სინუსის შექცეული ფუნქცია. აღინიშნება Arcsin$x$ სიმბოლოთი. ეს ფუნქცია მრავალსახაა. მის ცალსახა შტოს ეწოდება მთავარი მნიშვნელობა და აღინიშნება arcsin$x$, სადაც

$$-\frac{\pi}{2} \leqslant \arcsin x \leqslant \frac{\pi}{2}, \quad -1 \leqslant x \leqslant 1.$$

arcsin$x$ ფუნქცია მკაცრად ზრდადი და შემოსაზღვრულია (ნახ. 1). მართებულია ტოლობა $\mathrm{Arcsin}\,x = (-1)^{k} \arcsin x + k\pi$, სადაც $k$ ნებისმიერ მთელ მნიშვნელობებს ღებულობს.

ა რ კ კ ო ს ი ნ უ ს ი, კოსინუსის შექცეული ფუნქცია. აღინიშნება Arccos$x$ სიმბოლოთი. მრავალსახა ფუნქციაა; მის ცალსახა შტოს მთავარი მნიშვნელობა ეწოდება და აღინიშნება arccos$x$, სადაც $0 \leqslant \arccos x \leqslant \pi$, $-1 \leqslant x \leqslant 1$. arccos$x$ ფუნქცია მკაცრად კლებადი (ნახ. 2), შემოსაზღვრული და არაუარყოფითია. მართებულია შემდეგი დამოკიდებულება: $\mathrm{Arccos}\,x = \pm \arccos x + 2k\pi$, სადაც $k$ ნებისმიერ მთელ მნიშვნელობებს ღებულობს.

ა რ კ ტ ა ნ გ ე ნ ს ი, ტანგენსის შექცეული ფუნქცია. აღინიშნება Arctg$x$ სიმბოლოთი. ფუნქცია მრავალსახაა; მის ცალსახა შტოს ეწოდება მთავარი მნიშვნელობა და აღინიშნება arctg$x$, სადაც

$$-\frac{\pi}{2} < \mathrm{arctg}\, x < \frac{\pi}{2}, \quad -\infty < x < +\infty$$

(ნახ. 3). arctg$x$ ფუნქცია მკაცრად ზრდადი და შემოსაზღვრულია. მართებულია ტოლობა $\mathrm{Arctg}\,x = \mathrm{arctg}\,x + k\pi$, სადაც $k$ ნებისმიერ მთელ მნიშვნელობებს ღებულობს.

ა რ კ კ ო ტ ა ნ გ ე ნ ს ი, კოტანგენსის შექცეული ფუნქციაა. აღინიშნება Arcctg$x$ სიმბოლოთი. მრავალსახა ფუნქციაა. მის




ნახ. 3. არკტანგესი.




ნახ. 4. არკკოტანგესი.

ცალსახა შტოს ეწოდება მთავარი მნიშვნელობა და აღინიშნება $\operatorname{arcctg} x$, სადაც $0<\operatorname{arcctg} x<\pi$, $-\infty<x<+\infty$. $\operatorname{arcctg} x$ ფუნქცია მკაცრად კლებადი, შემოსაზღვრული და დადებითია (ნახ. 4). მართებულია ტოლობა $\operatorname{Arcctg} x=\operatorname{arcctg} x+k\pi$, სადაც $k$ ნებისმიერ მთელ მნიშვნელობებს ღებულობს.

*ლიტ.*: მათემატიკური ანალიზის კურსი, ტ. 1, თბ., 1963; Новосёлов С. И., Обратные тригонометрические функции, 4 изд., М., 1956.

**ᲐᲠᲚᲐᲜᲘ** (Arland) მარსელ (დ. 5. VII. 1899, სოფ. ვარენი, ზემო მარნის დეპარტამენტი), ფრანგი მწერალი და კრიტიკოსი; ფრანგ. აკად. წევრი 1968-იდან. გონკურების (1929), ფრანგ. აკადემიის დიდი ლიტ. (1952) და დიდი ეროვნ. (1960) პრემიების ლაურეატი; მცირე ნოველის ოსტატი (ნოველათა კრებ. „ცოცხლები", 1934; ნოველები „ჩვენი ყველაზე კარგი დღეები", 1937; „ქვეყნის შესაქმნელად ბევრია საჭირო", 1947; „წყალი და ცეცხლი", 1956 და სხვ.). ადრინდელი ნაწარმოებებიდან აღსანიშნავია მოთხრობები „სხვისი მიწები" (1923), „მონიკი" (1926), რომანი „წესრიგი" (1929) და სხვ. ა-ის შემოქმედების მთავარი თემაა ადამიანის პანთეისტური ერთიანობა ბუნებასთან. ა-ს ეკუთვნის მრავალი ესეი და კრიტ. ნარკვევი ლიტ-რისა და ფერწერის საკითხებზე.

**ᲐᲠᲚᲘ** (Arles), ქალაქი სამხრ.-აღმ. საფრანგეთში (პროვანსი, ბუშ-დიუ-რონის დეპარტამენტი), მდ. რონის მარცხ. ნაპირზე, არხზე, რ-იც ხმელთაშუა ზღვისაკენ მიემართება. 48 ათ. მცხ. (1968). სარკინიგზო კვანძი, სამდინარო ნავსადგური. განვითარებულია მეტალურგია, მანქანათმშ., ქიმ. (სასუქები), ქაღალდისა და კვების მრეწველობა. ტურიზმის ცენტრი. ა. დააარსეს ბერძნებმა. ძვ. წ. I ს-ში რომის კოლონია იყო. IV ს-ში რომის იმპ. კონსტანტინე დიდის რეზიდენციაა, შუა საუკ. — *არელატის სამეფოს* ცენტრი. მდიდარია არქიტ. ძეგლებით. შემორჩენილია ანტ. თეატრი, მის ნანგრევებში 1651 იპოვეს ანტ. ქანდაკება, ე. წ. არლის ვენერა (ამჟამად ლუვრის მუზეუმშია), რომაული ამფითეატრი, სასახლეებისა და ტაძრების ნანგრევები. შუა საუკ. ძეგლთაგან უმნიშვნელოვანესია წმ. ტროფიმეს რომანული ტაძარი (XII—XV).

**ᲐᲠᲚᲘᲜᲒᲢᲝᲜᲘ** (Arlington), აშშ-ის დედაქალაქის ვაშინგტონის გარეუბანი, მდ. პოტომაკის მარჯვ. ნაპირზე. აეროპორტი. ფედერალური ხელისუფლების დაწესებულებანი, აშშ-ის სამხ. უწყება *პენტაგონი*. პოლიგრ. მრეწვ. საწარმოები. გეოფიზ. ხელსაწყოებისა და საშენ მასალათა წარმოება.

ა-ის ეროვნ. სასაფლაოზე დაკრძალული არიან I და II მსოფლიო ომში დაღუპული ჯარისკაცები, აშშ-ის პრეზიდენტი ჯ. კენედი (1963), სენატორი რ. კენედი (1968), დადგმულია ძეგლი — „უცნობი ჯარისკაცის საფლავი" (1931).

**ᲐᲠᲛᲐ,** ხეთების მთვარის ღვთაება, მისი სახელი შემონახულია ძვ. წ. XIII ს. ლურსმულ ტექსტებში ა რ მ ა შ ან ა რ მ ა ს ფორმით ფუძე „არმა" (ხეთურ-ნესიტური სახელი მთვარისა) ხეთურ საკუთარ სახელებშიც გვხვდება (არმაშ, არმათი, არმათალიშ, არმათანშაშ და სხვ.). ა-დან მომდინარეობს ქართველთა უზენაესი წარმართული ღვთაება არმაზის სახელი.

*ლიტ.* იხ. სტ-თან ა რ მ ა ზ ი.

**ᲐᲠᲛᲐᲓᲐ** (ესპ. armada — ფლოტი, ესკადრა), 1. ლიტ-რაში გავრცელებული სახელწოდება, რ-იც შეთანხმებულად მოქმედი ხომალდების, თვითმფრინავების ან ტანკების დიდ შენაერთებს აღნიშნავს. 2. ისტ. იხ. *„უძლეველი არმადა"*.

**ᲐᲠᲛᲐᲕᲘᲠᲘ,** აირარატის სამეფოს დედაქალაქი და რელიგ. ცენტრი ძვ. წ. IV—II სს. მდ. არაქსის მარცხენა ნაპირზე. ძვ. წ. II ს. მეფე *არტაშეს I-მა* დედაქალაქი ქ. *არტაშატში* გადაიტანა, რის შემდეგ ა. თანდათან დაკნინდა. V ს-ში ა. კიდევ არსებობდა. ა-ის რ-ნში აღმოჩენილია ქვებზე ამოკვეთილი ელინისტური ეპოქის ორი ბერძნ. წარწერა ისტ. და ლიტ. ტექსტებით. ა-ში სისტემ. არქეოლ. გათხრები არ ჩატარებულა.

**ᲐᲠᲛᲐᲕᲘᲠᲘ,** ქალაქი (1914-იდან) რსფსრ კრასნოდარის მხარეში, მდ. ყუბანის მარცხ. ნაპირზე. რკინიგზისა და გზატკეცილების კვანძი. 155 ათ. მცხ. (1974; 1939 წ. — 84 ათ., 1959 წ. — 111 ათ.). ჩრდ. კავკ. მნიშვნელოვანი სამრეწვ. ცენტრი. მანქანათმშენებლობა, ხელსაწყოთმშ., კვების (ხორცსაკონსერვო და ცხიმკომბინატები), მსუბუქი, ხის დასამუშ. მრეწვ., ხელოვნური ლანჩის კომბინატი, პედინ-ტი, კრასნოდარის პოლიტექ. ინ-ტის ფილიალი, მანქანათმშ., მექან.-ტექნოლ., ზოოვეტ. და იურიდ. ტექნიკუმები, სამედ. სასწავლებელი, მხარეთმცოდნეობის მუზეუმი. დრამ. თეატრი. ა. დაარსდა 1839.

**ᲐᲠᲛᲐᲖᲘ,** ქართლის უზენაესი წარმართული ღვთაება. „ღმერთი ღმერთთა არმაზ..., ...ღმერთნი დიდნი, სოფლის მპყრობელნი, მზისა მომფენელნი, წჳმისა მომცემელნი და ქუეყნისა ნაშობთა გამომზრდელნი..." (ლ ე ო ნ ტ ი მ რ ო ვ ე ლ ი, ნინოს მიერ ქართლის მოქცევა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ტ. 1, 1955, გვ. 106). ა-ის კულტი ქართლში ძვ. წ. IV ს-იდან გავრცელდა, მას შემდეგ, რაც პირველმა ქართლოსიანმა მეფემ ფარნავაზმა იგი გამოაცხადა სამეფოს უზენაეს ღმერთად და „ამართა კერპი იგი არმაზი თავსა ზედა ქართლისასა და მიერითგან ეწოდა არმაზი კერპისა მისთჳს" (ლ ე ო ნ ტ ი მ რ ო ვ ე ლ ი, ცხოვრება ქართველთა მეფეთა, იქვე, გვ. 25). ისტ. წყაროთა ჩვენებით, ა-ის კერპი მცხეთაში, მდ. მტკვრის მარჯვენა მხარეს, მთაზე იდგა.

ა. ანთროპომორფულ არსებად იყო მიჩნეული. წმინდა ნინოს წინაშე იგი წარმოდგა ვითარცა „კაცი ერთი სპილენძისა, და ტანსა მისსა ეცუა ჯაჭჳ ოქროსი, და თავსა მისსა ჩაბალახი მყარი, და თუალნი ესხნეს ზურმუხტი და ბივრილი, და ჴელთა მისთა აქუნდა ჴრმალი ბრწყინვალე, ვითარცა ელვა, და იქცეოდა ჴელთა შინა. უკეთუ ვინმე შეეხებინ, თავი თჳსი სიკუდილად განწირის..." (ლ ე ო ნ ტ ი მ რ ო ვ ე ლ ი, ნინოს მიერ ქართლის მოქცევა, იქვე, გვ. 89). ტრადიცია ა-ს ცეცხლთაყვანისმცემელთა ღმერთს „ითრუშან"—„ითრუჯანს" (ფალ. „ატრუშან") უპირისპირებს. „ქალდეველთა ღმერთი ითრუჯან და ჩუენი ესე ღმერთი არმაზ ყოვლადვე მტერ არიან" (იქვე, გვ. 91—92). გადმოცემის თანახმად, ქართლში ქრისტიანობის გავრცელებასთან დაკავშირებით (ახ. წ. IV ს.) ა-ის კერპი სხვა კერპებთან ერთად წმინდა ნინომ იესო ქრისტეს ძალით დალეწა. ისტორიოგრაფიაში ადრე გავრცელებული შეხედულება, თითქოს ა. აჰურამაზდას კულტს უკავშირდებოდა, საფუძვლიანად უარყვეს მ. წერეთელმა, ო. ვეზენდონკმა და ივ. ჯავახიშვილმა. ამჟამად გავრცელებული თვალსაზრისით, ა. ხეთურ-ნესიტური წარმოშობისაა; იგი მთვარის ღვთაების უძველესი სახელიდან (იხ. *არმა*) მომდინარეობს.

*ლიტ.*: ა ფ ა ქ ი ძ ე ა., ქალაქები და საქალაქო ცხოვრება ძველ საქართველოში, [წგნ.] 1, თბ., 1963; წ ე რ ე თ ე ლ ი მ., ხეთის ქვეყანა, მისი ხალხები, ისტორია და კულტურა, ტფ., 1924; ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 1, თბ., 1960; Болтунова А. И., К вопросу об Армази, «Вестник древней истории», 1949, № 2; Меликсет-Беков Л. М., Армазни, «მასალები საქართველოსა და კავკასიის ისტორიისათვის», 1938, ნაკვ. 2. *ა. აფაქიძე*.

**ᲐᲠᲛᲐᲖᲘ** მ ც ხ ე თ ი ს ა, ძვ. ქართ. ხუროთმოძღვრების ძეგლი. სამონასტრო კომპლექსი მცხეთიდან 1,5 *კმ*-ზე, არმაზისხევში. მთავარი ნაგებობაა დარბაზული ეკლესია, რ-მაც ჩვენამდე ნანგრევების სახით მოაღწია; ეკვდერის კარისთავის ასომთავრული წარწერის მიხედვით (დაცულია საქართვ. ისტ. მუზეუმში), ეკლესია აშენებულია 1150—78 წწ. შორის. დას-იდან მას ეკვრის შეისრულთაღიანი კარიბჭე; ჩრდ. მხარეს ეკვდერი და მცირე ზომის საძვალის მსგავსი სადგომია. კომპლექსი ნაგებია აგურითა და ნატეხი ქვით. ეკლესიასა და კარიბჭეში შემორჩენილია XII ს. კედლის მხატვრობის ფრაგმენტები. ეკლესიის დას-ით მდებარე სამრეკლო XVI—XVII სს. განეკუთვნება. აქვეა შუა საუკ. გალავნისა და სენაკების ნანგრევები.



არმაზი მცხეთისა. სამრეკლო. XVI—XVII სს.

**ᲐᲠᲛᲐᲖᲘ** ქ ს ნ ი ს ა, ძვ. ქართული ხუროთმოძღვრების ძეგლი; წმ. გიორგის ეკლესია, ისტ. ქსნის ხეობაში, სოფ. *არმაზის* მახლობლად. აგებულია 864. ქართ. ხუროთმოძღვრების გარდამავალი ეპოქის (VIIს.—Xს. I ნახ.) ღირსშესანიშნავი ძეგლი. ა., ისევე როგორც *წირქოლის* ეკლესია, ქართ. ხუროთმოძღვრებისათვის უჩვეულო კომპოზიციისაა: ძირითადი სივრცე გადახურულია ოთხ თავისუფლად



არმაზი ქსნისა. სამხრეთ ფასადის წარწერა.

მდგომ ბურჯზე დაყრდნობილი გუმბათით; გუმბათს ყელი არა აქვს და გარედან მოქცეულია ორფერდა სახურავის ქვეშ. ეკლესიის კედლები და კამარები ქვაყორისაა, კონქის თაღი, გუმბათი, ბურჯები და სხვ. დეტალები — შირიმისა. შემორჩენილია IX ს. მოხატულობა, კანკელი და ლაპიდარული წარწერა.

**ᲐᲠᲛᲐᲖᲘ,** სოფელი სამხრ. ოსეთის აო ლენინგორის რ-ნში (ზახორის სოფსაბჭო), მდ. ლეხურის მარცხ. მხარეს. ზ. დ. 1320 *მ*, ლენინგორიდან 14 *კმ*. ზახორის საბჭ. მეურნეობა (მეცხოველეობა). დაწყ. ხკოლა, საშ. სკოლა სოფ. ზახორში (4 *კმ*). სოფლის სახელწ. ქართველთა წარმართულ ღვთაება *არმაზს* უნდა უკავშირდებოდეს. სოფელი უძვე-



არმაზი ქსნისა (წმ. გიორგის ეკლესია). 864.


არმაზის ბილინგვა.


ი. არმანდი.

არმაზისხევის აბანო. II—III სს. გაითხარა 1937—38 წწ.



ლესი დროიდან ყოფილა დასახლებული. ა-იდან 2 *კმ*-ზე აღმოჩნდა *ყანჩაეთის სამარხი* (ადრინდ. ანტ. ხანა). სოფელთან დგას 864 აშენებული წმ. გიორგის ეკლესია (იხ. *არმაზი* ქსნისა). ადრინდ. ფეოდ. ხანაში ა. შედიოდა ქსნის ხევში, გვიანდ. ფეოდ. ხანაში კი — საამილახვროში. 1459 იხსენიება, როგორც სამთავნელის ეპარქიაში შემავალი სოფელი.

*ლიტ.*: გ ა გ ო შ ი ძ ე ი., ადრეანტიკური ხანის ძეგლები ქსნის ხეობიდან, თბ., 1964; გ ვ ა ს ა ლ ი ა ჯ., ქსნის ხეობის ისტორიული გეოგრაფიის საკითხები, «საქართველოს ისტორიული გეოგრაფიის კრებული», 1967, [ტ.] 3; მ ა კ ა ლ ა თ ი ა ს., ლეხურის ხეობა, თბ., 1964. *ჯ. გვასალია. მ. უთმელიძე.*

**„არმაზი“,** „ქუთაისის ხელოვან მწერალთა წრის“ ერთდროული გაზეთი; გამოვიდა 1921 ქუთაისში. გაზეთში დაიბეჭდა ნ. ლორთქიფანიძის, ი. პონტელის (ი. ჩიქოვანის), ს. ხუნდაძის, დ. თომაშვილისა და სხვა მწერლების ნაწარმოებები.

**არმაზის ბილინგვა,** მცხეთის არქეოლოგიური გათხრების დროს მოპოვებული ორენოვანი ეპიტაფია, რ-ის ერთი ტექსტი ბერძნულადაა ნაწერი, მეორე არამეულად — არამ. წარმოშობის არმაზული ასოებით. წარწერა ნაპოვნია არმაზისხევში 1940 წ. 25 ნოემბ., ტექსტი ამოშიფრა გ. წერეთელმა (1941). ტექსტის ქართ. თარგმანი ასეთია: „მე ვარ სერაფიტი, ასული ზევახისა, მცირისა პიტიახშისა ფარსმან მეფისა, მეუღლე იოდმანგანისა — ძლევამოსილისა და მრავალი გამარჯვების მომპოვებელი ეზოსმოძღვრისა ქსეფარნუგ მეფისა, ძისა აგრიპა ეზოსმოძღვრისა ფარსმან მეფისა. ვაება ვაებისა. ის ვინც იყო ახალგაზრდა და იმდენად კეთილი და მშვენიერი იყო, რომ არავინ იყო (მისი) მსგავსი სილამაზით და გარდაიცვალა 21 წლისა“. ა. ბ-ის აღმოჩენამ და ამოშიფვრამ ნათელი მოჰფინა პირველი საუკუნეების საქართვ. პოლიტ. და კულტ. ისტ. ბევრ საკითხს. წარწერაში მოხსენიებული არიან II ს. იბერიის (ქართლის) სახელმწიფოს მეთაურნი და თანამდებობის პირები.

ა. ბ-ის მეშვეობით დადასტურდა, რომ პირველ საუკუნეებში ქართლის სახელმწიფოს სათავეში ედგა მეფე, რ-იც იბერიის მეფის ტიტულს ატარებდა. ქართლის სამეფო კარზე იყო ინსტიტუტები პიტიახშებისა (დიდი და მცირე პიტიახშებისა), ეზოსმოძღვრისა (ეპიტროპისა) და სხვ. ოფიც. დოკუმენტებისათვის, ბერძნულთან ერთად ან უმისოდ, იხმარებოდა არმაზული დამწერლობა, რ-იც ქართულს ენათესავება.

*ლიტ.*: წ ე რ ე თ ე ლ ი გ., არმაზის პილინგვა, «ენიმკის მოამბე», 1942, ტ. 13. *გ. წერეთელი.*

**არმაზისხევი,** ძვ. მცხეთის ერთ-ერთი უბანი, ქართლის მეფეთა ერისთავების (პიტიახშების) რეზიდენცია, მცხეთის დას-ით, არმაზისხევისა და მდ. მტკვრის შესართავთან. მოიცავს მარტაზისხევის, სანგრისხევის და, საერთოდ, არმაზისხევ—ძეგვის ზოლის მტკვრის მარჯვენა მხარის ნამოსახლარებსა და ციხესიმაგრეებს. ა-ში არის შუა საუკ. სამონასტრო კომპლექსი. ხევის თავზე ციხეა. „დიდი მცხეთის“ ეს უბანი გვიანდ. ბრინჯაო-ადრინდ. რკინის ხანის ნამოსახლარზეა შექმნილი, საერისთავო სამყოფელი და განსასვენებელი კი მცხეთის გადედაქალაქებას უკავშირდება. ა-ში არქეოლ. გათხრები 1937—46 ჩატარდა. აღმოჩენილია გვიანდ. ბრინჯაოს-ადრინდ. რკინის ხანის სამაროვანი, ერისთავთა (პიტიახშთა) განსასვენებელი, კრამიტსამარხები, სარკოფაგები და მავზოლეუმის ტიპის სამარხი, გვიანდ. ანტ. და ფეოდ. ხანის ქვის სამარხები. აგრეთვე ერისთავთა სასახლის კომპლექსის ნანგრევები, *არმაზისხევის აბანო*, წყალსადენის ნაშთები, კერამ. სახელოსნო და მარანი.

განსაკუთრებით მდიდრული იყო ერისთავთა სამარხები (II—III სს). სამარხეული მასალიდან აღსანიშნავია: ოქროს სარტყელი, სატევრის ოქროს ქარქაში, შუბლსამკაულები (დიადემები), ყელსაბამები, სამაჯურები, საყურეები, ბეჭდები, სამკლაურები და სხვ. ოქროს ნივთები შემკულია ალმანდინის, ზურმუხტის, ნეფრიტის, საფირონის, ამეთვისტოს, აქატის, ქალცედონის, მალაქიტის, ლაჟვარდის ონიქსის, ალმასის და სხვა ძვირფასი თუ ნახევრად ძვირფასი თვლებით. მათზე ხშირად გამოსახულება და წარწერაა ამოკვეთილი. ვერცხლის ნივთთაგან გამოირჩევა სიუხვის ქალღმერთის ჰორელიეფური გამოსახულებით და მამაკაცის მკერდზედა ქანდაკებით შემკული თასები, სხვადასხვა ფორმის საღვინეები და სხვ. გათხრების დროს აღმოჩენილმა ბერძნ. და არამეულმა წარწერებმა (*არმაზის ბილინგვა* და სხვა წარწერები) სიახლე შეიტანეს ანტ. ხანის საქართვ. ისტორიაში. ცნობილი გახდნენ იბერთა დიდი მეფე *ქსეფარნუგი, ზევახ* (ჯავახ) უფალი, ასპარუკ ერისთავი, ჯავახ მცირე, *სერაფიტა*, ბერსუმა პიტიახში, *კარპაკი* და სხვანი. შეიქმნა საფუძველი საქართველოს სახელმწ.-პოლიტ. წყობისა და ქართ. დამწერლობის წარმოშობის ახლებური გაშუქებისათვის.

ა-ის არქეოლ. ძეგლები ამჟამად შემოზღუდულია და საველე მუზეუმია შექმნილი.

*ლიტ.*: ა ფ ა ქ ი ძ ე ა., ქალაქები და საქალაქო ცხოვრება ძველ საქართველოში, [წგნ.] 1, თბ., 1963; მცხეთა, [ტ.] 1—არმაზისხევის არქეოლოგიური ძეგლები 1937—1946 წწ. განათხარის მიხედვით, თბ., 1955; ყ ა უ ხ ჩ ი შ ვ ი ლ ი ს., არმაზში აღმოჩენილი ბერძნული წარწერები, «საქ. სსრ მეცნ. აკადემიის მოამბე», 1941, ტ. 2, № 1—2; წ ე რ ე თ ე ლ ი გ., არმაზის ბილინგვა, «ენიმკის მოამბე», 1942, ტ. 13. *ა. აფაქიძე.*

ილუსტრაცია — იხ. ჩანართი I–II, გვ. 512—513.

**არმაზისხევის აბანო,** II—III სს. აბანო არმაზისხევში (მცხეთა), ერისთავთა სამყოფელ-განსასვენებლის ჩრდ.-აღმ. ნაწილში. გაითხარა 1937—38 (ხელმძღვ.. ა. კალანდაძე). ა. ა. ჯერჯერობით უძველესია საქართვ. ტერიტორიაზე. შედგება ხუთი განყ-ბისაგან: გასახდელი დარბაზი, საცეცხლფარეშო და 3 საბანაო განყ-ბა — ცხელი (კალდარიუმი), თბილი (ტეპიდარიუმი), ცივი (ფრიგიდარიუმი). ნაგებობა ორსართულიანია. ქვედა სართულში გასათბობი განყ-ბაა (კალორიფერი ანუ ჰიპოქაუსტი), ზევით—ცხელი და თბილი აბანოები. შენობის საერთო სიგრძეა 22 *მ*, ხოლო უდიდესი სიგანე — 8,80 *მ*. ცივ აბანოს ორივე სართული უკავია.

ა. ა. განეკუთვნება რომაულ აბანოთა ჯგუფს, რ-ის აღწერას პირველად ვიტრუვიუსთან ვხვდებით. მსგავსი აბანოები გავრცელებული იყო მც. აზიაში, სირიაში. საქართვ. ტერიტორიაზე გვხვდება აგრეთვე არმაზციხეში, ბიჭვინთაში, შუხუთში, ნოქალაქევში. ასეთი აბანო აღმოჩენილია სომხეთშიც (გარნისი). უბნების მიხედვით აბანოების განლაგება მცხეთაში გვიანდ. ანტ. საქართვ. ქალაქური ცხოვრების, კერძოდ, სანიტ. კომუნ. კულტურის მაღალ დონეზე მიუთითებს.

*ლიტ.*: მცხეთა, [ტ.] 1—არმაზისხევის არქეოლოგიური ძეგლები 1937—1946 წწ. განათხარის მიხედვით, თბ., 1955. *ა. აფაქიძე.*

**არმაზული დამწერლობა,** *არამეული დამწერლობის* თავისებური სახეობა, რ-იც გავრცელებული იყო იბერიაში ახ. წ. პირველ საუკუნეებში. ამ ანბანით არის ნაწერი *არმაზის ბილინგვა*, იბერიის მეფის მითრიდატ ფარსმანის ძის დროინდელი სტელა და მრავალრიცხოვანი წარწერა მცხეთა-არმაზის არქეოლ. გათხრების დროს აღმოჩენილ ძეგლებზე. ა. დ-ით შესრულებული წარწერა ბორის ვერცხლის პინაკისა ნაპოვნი იყო XX ს. დასაწყისში, მაგრამ მისი ამოკითხვა და იდენტიფიკაცია არ ხერხდებოდა, ვიდრე 1941 გ. წერეთელმა არ ამოშიფრა არმაზის ბილინგვა. გ. წერეთლის გამოკვლევით, ა. დ. წარმოშობილია არამ. დამწერლობის იმ სახეობიდან, რ-იც გავრცელებული იყო ჩრდ.-აღმ. მესოპოტამიაში (ჰადრა, ჰასან ქეფე და სხვ.) ელინისტურ ეპოქაში. ა. დ-თან ნათესაობას ამჟღავნებს საშ. ირან. (ფარსული, ფალაური) დამწერლობები, აგრეთვე *ავესტური დამწერლობა*, რ-იც, ადრე გავრცელებული შეხედულების თანახმად, ფარსული და ფალაური დამწერლობების შერევის შედეგად მიღებულად მიაჩნდათ. ა. დ-ის აღმოჩენამ მკვლევრებს საშუალება მისცა დაესკვნათ, რომ ავესტური ფარსულისა და ფალაურის შერევის შედეგად კი არ არის წარმოშობილი, არამედ წარმოადგენს ა. დ-თან ახლო მყოფი იმ არამ. დამწერლობის განვითარებას, რ-ის დიფერენციაციის შედეგად მიღებულია ირან. დამწერლობის ფარსული და ფალაური სახეობანი. ა. დ-თან გენეტურ კავშირში ჩანს აგრეთვე ქართ. დამწერლობა (უმთავრესად თანხმოვნები), რ-საც ემჩნევა ბერძნულის კვალიც (წერის მიმართულება, ვოკალიზაცია, ზოგიერთი ნიშანი ხმოვნებისათვის და სხვ.).

*ლიტ.*: წ ე რ ე თ ე ლ ი გ., არმაზის ბილინგვა, «ენიმკის მოამბე», 1942, ტ. 13; მ ი ს ი ვ ე, Армазское письмо и проблема происхождения грузинского алфавита, «Эпиграфика Востока», 1948—49, кн. 2—3; მ ი ს ი ვ ე, Армазская надпись эпохи Митридата Иверийского, Труды XXV международного конгресса востоковедов (Москва, 9—16 авг. 1960 г.), т. 1, М., 1962.

**არმაზციხე,** ძვ. მცხეთის შიდაციხე მტკვრის მარჯვ. ნაპირას, ქალაქის სამხრ. ნაწილში. მოხერხებული ადგილმდებარეობის გამო ბატონობდა მცხეთისაკენ მიმავალ გზებზე. ლეონტი მროველი ციხე-ქალაქის პირველ აღმშენებლად ქართლოსს — ქართველთა ნათესავთმთავარს ასახელებს: — „ესე ქართლოს მოვიდა პირველად ადგილსა მას, სადა შეერთჳს არაგჳ მტკუარსა, და განვიდა მთასა მას ზედა... და პირველად შექმნა სიმაგრენი მას ზედა, და იშენა მუნ-ზედა სახლი, და უწოდა მთასა მას სახელი თავისა თჳსისა ქართლი“ (ცხოვრება ქართველთა მეფეთა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ტ. 1, 1955, გვ. 8).

სახელწოდება „ა.“ (ბერძნ.-რომაული წყაროებით: ჰარმოზიკე, ჰარმაკტიკა, ჰერმასტუს და ა. შ.) ქართლის უზენაეს წარმართულ ღვთაებას *არმაზს* უკავშირდება.

გათხრები წარმოებს 1943-იდან (ხელმძღვ. ა. აფაქიძე) აღმოჩნდა სამი



სტ. ანანური. ანანურის ციხესიმაგრე. XVI—XVII სს. საერთო ხედი.



1



2



3

სტ. *ატენის სიონი.* **1.** წმინდანები სამოთხეში. **2.** ქრისტეს შობა. **3.** წინასწარმეტყველები. **4.** ღვთისმშობელი. **5.** ანგელოზი. ღვთისმშობლის ხარების კომპოზიცია. **6.** იოსების სიზმარი. **7.** სულიწმიდის მოფენა. XI ს.



4

5



6



7



მკაფიოდ განსხვავებული კულტ. ფენა: ქვედა (ა. I) უძველესი ქალაქისაა და განეკუთვნება ძვ. წ. IV—III სს: შუა (ა. II)—ძვ. წ. III—I სს.; ზედა (ა. III)—I და მომდევნო საუკუნეებს (მცხეთის დედაქალაქობის ხანის დასასრულამდე). გამოვლინდა მშენებლობის ორი ძირითადი საფეხური. პირველი: უმთავრესი სამშენებლო მასალა ქვათლილი და ალიზ-აგურია.; ალიზ-აგურის კედლები ქვათლილთა საძირკვლებზეა ამოყვანილი; თვით ქვათლილები ჩასმულია კლდეში ამოკვეთილ ბუდეებში და ერთიმეორესთან ე. წ. უწყვეტითაა გადაბმული; წყობა უდუღაბოა (ძვ. წ. IV—III სს.); მეორე: მშენებლობაში გამოყენებულია დუღაბი (ძვ. წ. III ს-იდან).

ა-ში აღმოჩენილია გალავნის ნანგრევები, კოშკები, ბურჯები, სამეფო რეზიდენციის ნაგებობანი (სვეტებიანი დარბაზი, აბანო, ღია და დახურული წყალსადენი), სამეფო აკლდამის, მავზოლეუმის ნანგრევები, დიდი რაოდენობით ოქრო-ვერცხლის ნივთები მეფის ასულის სამარხ-სარკოფაგში (ახ. წ. II ს.). მნიშვნელოვანი საქალაქო და სამეფო ნაგებობანი გადახურული ყოფილა მცხეთური ბრტყელი გვერდებაკეცილი და ღარისებრი კრამიტით.

ა-ის, როგორც პოლიტ. და სტრატეგიული ცენტრის, მნიშვნელობა დაეცა თბილისის დედაქალაქად გახდომის შემდეგ. სტეფანოზ I (მთავრის) დროიდან „მცხეთას მოაკლდებოდა და ტფილისი განძლიერდებოდა, არმაზი აღოჴრდებოდა და კალა აშენდებოდა“ (ჯ უ ა ნ შ ე რ ი, ცხოვრება ვახტანგ გორგასლისა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ტ. 1, 1955, გვ. 223). 735—38 ა. მოაოხრეს არაბებმა.

*ლიტ.*: ა ფ ა ქ ი ძ ე ა., ქალაქები და საქალაქო ცხოვრება ძველ საქართველოში, [წგნ.] 1, თბ., 1963. *ა. აფაქიძე.*

**არმაინ პანე** (დ. 18. VIII. 1908, ქ. მუარასიპონგი), ინდონეზიელი მწერალი. თანამშრომლობდა ჟურნალ-გაზეთებში. დიდი წვლილი შეიტანა ეროვნ. რეალისტური დრამატურგიის განვითარებაში (პიესების კრებ. „ცბიერი მტრედი“, 1953). რომანში „ბორკილები“ (1940) ასახა ინდონეზ. ინტელიგენციის ცხოვრება. ავტორია ლექსებისა (კრებ. „ცოცხალი სული“, 1939; „სულის გამელანი“, 1960) და მოთხრობებისა (კრებ. „ადამიანთა შორის“, 1953).

**არმანდი** (ქალიშვილობის გვარი ს ტ ე ფ ე ნ ი) ინესა (ელისაბედ თედორეს ასული) (26. IV. 1874—24. IX. 1920), საერთაშ. კომუნისტური და მუშათა მოძრაობის მოღვაწე. კომპარტიის წევრი 1904-იდან. დაიბადა პარიზში მსახიობის ოჯახში. მამა ადრე გარდაეცვალა. იზრდებოდა მოსკოვში ნათესავების (არმანდების) ოჯახში. 1905—07 რევ. აქტ. მონაწილე. არაერთგზის ყოფილა დაპატიმრებული და გადასახლებული. იყო ემიგრაციაში. 1915—16 მონაწილეობდა ქალთა საერთაშ. სოციალ. კონფერენციის, ახალგაზრდობის საერთაშ. კონფერენციისა და ინტერნაციონალისტების ციმერვალდისა და კინტალის კონფერენციების მუშაობაში. 1916 ცხოვრობდა პარიზში, ასრულებდა პარტ. დავალებებს. ფრანგ. ენაზე თარგმნა ვ. ი. ლენინის რიგი ნაშრომები. 1917 დაბრუნდა რუსეთში. 1918-იდან ხელმძღვანელობდა რკპ (ბ) ცკ მუშა ქალთა განყ-ბას. თანამშრომლობდა ჟურნ. „კომუნისტკას“ რედაქციაში ელენე ბლონინას ფსევდონიმით. იყო რსდმპ (ბ) VII (აპრილის) კონფერენციისა და VI ყრილობის დელეგატი, კომინტერნის I (1919) და II (1920) კონგრესების მონაწილე. ხელმძღვანელობდა კომუნისტ მუშა ქალთა I საერთაშ. კონფერენციის მუშაობას (1920). დაკრძალულია მოსკოვში წითელ მოედანზე.

**არმანიაკები (ორლეანისტები) და ბურგინიონები** (Armagnac et Bourguignons), ძალაუფლებისათვის ბრძოლაში ურთიერთდაპირისპირებული ორი ფეოდ. დაჯგუფება XV ს. I ნახ. საფრანგეთში. ორლეანისტები ეწოდებოდათ საფრ. მეფის, გონებასუსტი შარლ VI-ის (1380—1422) ძმის, ორლეანის ჰერცოგ ლუი ორლეანელის (1392—1407) მომხრეებს, ბურგინიონები — შარლ VI-ის ბიძაშვილის, ბურგუნდიის ჰერცოგ ჟან უშიშრის (1404—19), მომხრეებს. სამოქალაქო ომი დაიწყო 1407, როდესაც ჟან უშიშარმა მოაკვლევინა ლუი ორლეანელი. ორლეანისტების ბელადი გახდა მოკლულის ძის, ახალგაზრდა შარლ ორლეანელის (1407—65) სიმამრი, სამხრ. საფრ. ძველი გასკონური ფეოდ გვარის წარმომადგენელი გრაფი ბერნარ VII არმანიაკი (მოკლეს 1418); ამის შემდეგ ორლეანისტებს არმანიაკებსაც უწოდებდნენ. 1408 ბურგინიონებმა დაიპყრეს პარიზი და თავის ნებას დაუმორჩილეს შარლ VI, არმანიაკებმა 1413 პარიზი აიღეს და ხელთ იგდეს მეფე. აზენკურის ბრძოლაში (იხ. *ასწლიანი ომი*) ინგლისელებთან ფრანგების დამარცხების შემდეგ პარიზს 1419 კვლავ ბურგინიონები დაეპატრონენ. ჟან უშიშარი ორჭოფულ პოლიტიკას ეწეოდა: იცავდა „ნეიტრალიტეტს“ ინგლ. მიმართ და ამავე დროს ცდილობდა არმანიაკების გავლენაში მყოფ დოფინ შარლთან (მომავალი *შარლ VII*) შეთანხმებას, მაგრამ მონტეროს ხიდზე მოლაპარაკებისას ჟან უშიშარი მოკლეს დოფინის მომხრეებმა (10. IX. 1419). მისი ძე ფილიპე კეთილი (1419—67) ინგლ. აშკარა მოკავშირე გახდა და ცნო ტრუას ხელშეკრულება (21. V. 1420), რ-იც ფაქტობრივად მოასწავებდა საფრანგეთის ინგლ. მეფისადმი დამორჩილებას. ბურგინიონების ეროვნ. ღალატის გამო, არმანიაკები ძალაუნებურად იქცნენ საფრანგ. ეროვნ. ინტერესების დამცველებად. ინგლისელთა არაერთგზის დამარცხებამ ასწლიან ომში, რაც განპირობებული იყო სახ.-პატრ. ანტიინგლ. მოძრაობით (იხ. *ჟანა დ'არკი*), აიძულა ფილიპე კეთილი არასის ზავით (20. IX. 1435) შერიგებოდა შარლ VII-ს, რითაც ბოლო მოეღო ა-ისა და ბ-ის ბრძოლას და დააჩქარა ინგლისელების საფრანგეთიდან გაძევება. *გ. ჟორდანია.*

**არმატოლები** (ახ. ბერძნ. armatōloi < იტალ. armato — შეიარაღებული), შინაგანი დაცვის რაზმები XVII—XIX სს. საბერძნეთში. თავდაპირველად შეიქმნა ბიზანტიაში XIV ს-ში, ხოლო XVI ს-იდან ოსმალები ქმნიდნენ ა-ის რაზმებს, რ-თაც სათავეში ედგნენ მეთაურები, ე. წ. პალიკარები. მათ ევალებოდათ შინაგანი წესრიგის დაცვა და ყაჩაღად გავარდნილი ბერძენი მთიელი გლეხების, ე. წ. *კლეფტების* წინააღმდეგ მოქმედება. მაგრამ ზოგჯერ ოსმალთა მმართველობის წინააღმდეგ ამხედრებული ა. გადადიოდნენ კლეფტების მხარეს და დიდ სიძნელეებს უქმნიდნენ ოსმალებს. ა-ის დიდმა ნაწილმა (12 ათ-მდე კაცმა) აქტიური მონაწილეობა მიიღო *საბერძნეთის ეროვნულ-განმათავისუფლებელ რევოლუციაში (1821—29)*. სახელი გაითქვეს მარკოს ბოტსარისმა და რამდენიმე სხვა პალიკარმა. ოსმალეთის უღლისაგან განთავისუფლების შემდეგ ა-ის ნაწილი შევიდა საბერძნ. შეიარაღებულ ძალებში.

**არმატურა** (ლათ. armatura — შეიარაღება, აღჭურვილობა), დამხმარე, ჩვეულებრივ, სტანდარტულ მოწყობილობათა და დეტალების კომპლექტი, რ-იც არ შედის კონსტრუქციის, მანქანის ან ნაგებობის ძირითად ნაწილში, მაგრამ უზრუნველყოფს მის სწორ მუშაობას. ა-ის სახეებია: მ ი ლ ს ა დ ე ნ ი ს ა. (წყლის, ორთქლის, აირის, სათბობის და სხვა ა.). ამ სახის ა. შეიძლება იყოს ჩამკეტი (ონკანები, საკვალთები), მცველი (სარქვლები), მარეგულირებელი (ვენტილები, წნევის რეგულატორები), სარინი (ჰაერსარინი, კონდენსატსარინი), საავარიო (სასიგნალო საყვირები და სხვ.); ს ა ქ ვ ა ბ ე ა. — თერმომეტრები, მანომეტრები, წყალსაზომები, ინჟექტორები, წევასაზომები და სხვა; ე ლ ე ქ ტ რ ო მ ა ნ ქ ა ნ ე ბ ი ს ა.— ელექტრომანქანების როტორთან დაკავშირებული დენგამტარი და დამხმარე ნაწილები; ე ლ ე ქ ტ რ უ ლ ქ ს ე ლ თ ა ა. — დაფები, ვაზნები, ამომრთველები, შტეფსელის როზეტები და სხვ.; ე ლ ე ქ ტ რ ო გ ა დ ა ც ე მ ი ს ხაზების ა. — საყრდენთა (ანძების) იზოლატორების დეტალები და სამარჯვები; შ უ ქ ტ ე ქ ნ ი კ ი ს ა. — სანათ მოწყობილობათა ნაწილები და სხვ. (იხ. სტ-ში *განათების არმატურა*); ღ უ მ ლ ე ბ ი ს ა. (მეტალ. ღუმლების ა.) — ღუმლების სიმტკიცის გაზრდისა და მათი გარე ზედაპირების გასაცივებლად განკუთვნილი ლითონის ნაწილების ერთობლიობა. იხ. აგრეთვე *არმატურა* რკინაბეტონის კონსტრუქციებისა.

**არმატურა** რ კ ი ნ ა ბ ე ტ ო ნ ი ს კ ო ნ ს ტ რ უ ქ ც ი ე ბ ი ს ა, ბეტონში დატანებული ელემენტების (ძირითადად ფოლადის ღეროების) ერთობლიობა, რ-ის დანიშნულებაა ბეტონის გაძლიერება გამჭიმავი (იშვიათად — მკუმშავი) ძალვების თავის თავზე მისაღებად (იხ. *რკინაბეტონი, რკინაბეტონის კონსტრუქციები და ნაკეთობანი*). ძირითადად იყენებენ ფოლადის მ ო ქ ნ ი ლ ა-ს (ცალკეული ღეროების ან შენადუღი ბადეებისა და კარკასების სახით); ზოგჯერ კი ხ ი ს ტ ა-საც (გაგლინული ორტესებრები, შველერები, კუთხოვანები). ა. შეიძლება იყოს მ უ შ ა, რ-საც აწყობენ რკინაბეტონის კონსტრუქციებში გაანგარიშების თანახმად, ს ა მ ო ნ ტ ა ჟ ო და მ ა ნ ა წ ი ლ ე ბ ე ლ ი, რ-თა დანიშნულებაა მუშა ა-თან ერთად კარკასებისა და ბადეების შექმნა და რ-ებსაც კონსტრუქციული მოსაზრებებით აწყობენ.

ა-ის ძირითადი სახეობებია: ღ ე რ ო ვ ა ნ ი ა. (ცხლად გაგლინული, თერმულად და გამოჭიმვით განმტკიცებული), რ-იც სიმტკიცის მიხედვით 7 კლასად იყოფა (მზადდება 6—90 *მმ* დიამეტრისა) და მ ა ვ თ უ ლ ო ვ ა ნ ი ა. (3—8 *მმ* დიამეტრისა). წინასწარ დაძაბულ კონსტრუქციებში იყენებენ დ ა ძ ა ბ უ ლ ა-ს, რ-საც გაგლეჯისადმი მაღალი დროებითი წინაღობა აქვს — 900 *მეგნ/მ*$^2$ (90 *კგძ/მმ*$^2$) და მეტიც. ბეტონთან ა-ის შეჭიდების გასაუმჯობესებლად სარგებლობენ პერიოდული ა-ით (ნახ. იხ. 278 გვ.). წინასწარდაძაბული რკინაბეტონის კონსტრუქციებში ღეროვანი ა-ის გარდა იყენებენ დიდი სიმტკიცის ცივჭიმული მავთულის წნებსა და კონებს. *არმოცემენტის კონსტრუქციები* არმირე-

| ტრანსკრიფცია | არმაზი | ბოლო |
|---|---|---|
| ა | [illegible] | [illegible] |
| ბ | [illegible] | [illegible] |
| გ | [illegible] | |
| დ | [illegible] | [illegible] |
| ჰ | [illegible] | [illegible] |
| ჳ | [illegible] | [illegible] |
| ზ | [illegible] | [illegible] |
| ხ | [illegible] | [illegible] |
| ტ | [illegible] | [illegible] |
| ჲ | [illegible] | [illegible] |
| ქ | [illegible] | |
| ლ | [illegible] | |
| მ | [illegible] | [illegible] |
| ნ | [illegible] | [illegible] |
| ს | [illegible] | |
| ჺ | [illegible] | |
| ფ | [illegible] | |
| ს̣ | [illegible] | |
| კ | [illegible] | |
| რ | [illegible] | [illegible] |
| შ | [illegible] | [illegible] |
| თ | [illegible] | |

არმაზული დამწერლობა.

არმაზციხის აბანო. გაითხარა 1943—47 წწ.




არმატურა: ა—ღეროვანი გლუვი არმატურა; ბ, გ—პერიოდული პროფილის ღეროვანი არმატურა; დ—რულონური შენადუღი საარმატურო ბადე; ე—ბრტყელი შენადუღი საარმატურო ბადე; ვ—ბრტყელი შენადუღი კარკასი.

ბულია წვრილი მავთულის წმინდა ბადეებით. ა-დ შეიძლება სხვა მასალის გამოყენებაც (მაგ., მინაპლასტიკები). იხ. აგრეთვე *საარმატურო სამუშაოები.*

*ლიტ.*: ნ ი ნ უ ა ნ., რკინაბეტონის კონსტრუქციების მოკლე კურსი, ნაწ. 1, თბ., 1968; წ უ ლ ე ი ს კ ი რ ი მ., რკინაბეტონი, ნაწ. 1, თბ., 1960; Строительные нормы и правила, ч. 1, разд. В, гл. 4—Арматура для железобетонных конструкций, М., 1963.

**არმელი** (Harmel) პიერ (დ. 16. III. 1911, ბრიუსელი), ბელგიელი სახელმწ. მოღვაწე. დაამთავრა ლიეჟის უნ-ტის იურიდ. ფაკ-ტი. იყო იმავე უნ-ტის პროფესორი. II მსოფლიო ომის შემდეგ სოც.-ქრისტ. პარტიის ვალონის ფრთის ერთ-ერთი ლიდერი. 1946-იდან პარლამენტის დეპუტატი, 1950—54 იყო განათლების მინისტრი, 1958—61 ჯერ იუსტიციის, შემდეგ კულტურისა და. ბოლოს სახელმწ. დაწესებულებათა მინისტრი, 1965—66 — პრემიერ-მინისტრი; 1966-72 საგარეო საქმეთა მინისტრი.

**არმენი** მკრტიჩ (ნამდვ. გვარი ა რ უ თ ი ნ ი ა ნ ი მკრტიჩ გრიგოლის ძე) [დ. 14 (27). XII. 1906, ალექსანდროპოლი, ახლანდ. ლენინაკანი], სომეხი საბჭ. მწერალი. ლექსების პირველი კრებ. „შირკანალი“ გამოაქვეყნა 1925. ავტორია მოთხრობებისა („ზუბეიდა“, 1928; „სკაუტი № 89“, 1933; „პირველი პიონერები“, 1935; „პეღნარის წყარო“, 1935 და სხვ.) და რომანისა „იასვა“ (1953).

**არმენია** (Armenia), ქალაქი კოლუმბიაში, ცენტრ. კორდილიერების დას. კალთაზე, ზ. დ. დაახლ. 1500 *მ*. კინდიოს დეპარტ. ადმ. ცენტრი. 173 ათ. მცხ. (1971). რკინიგზის სადგური, საავტ. გზების კვანძი. ყავის მწარმოებელი და გადასამუშ. რ-ნის ცენტრი.

**არმენისტიკა,** ჰუმანიტარულ მეცნიერებათა კომპლექსი, რ-იც სწავლობს სომეხი ხალხის ისტორიას, ენას, ლიტ-რას, ყოფას, კულტურას.

ამ დარგში სისტემურ მუშაობას საფუძველი ჩაეყარა XVII—XVIII სს. მიჯნაზე, როდესაც 1679 პარიზში სამეფო (ახლა—ეროვნულ) ბ-კასთან შეიქმნა სომხ. ხელნაწერების ფონდი, ხოლო ვენეციაში კათოლიკე სომეხმა მხითარ სებასტიელმა (1676—1749) 1701 დააარსა მხითარისტების სახელით ცნობილი კონგრეგაცია (ძმობა). შემდეგში ვენეციის ძმობას გამოეყო ტრიესტისა (1776) და ვენის (1881) ფილიაციები. ასე შეიქმნა ევროპაში ა-ის ორი სკოლა: ევრ. (პარიზში, ლაიფციგში, ბერლინში და სხვ.) და ეროვნული (მხითარისტები).

მხითარისტებს დიდი ღვაწლი მიუძღვით მეცნიერული ა-ის ჩამოყალიბებაში. მათი მემკვიდრეობა პირველსავე ეტაპზე მოიცავს თავისი დროისათვის უმნიშვნელოვანეს პუბლიკაციებს: ისტორია (მ. *ჩამჩიანი*), გეოგრაფია (ღ. *ინჭიჭიანი*, ღ. *ალიშანი*), გრამატიკა (მხითარ სებასტიელი, მ. ჩამჩიანი), ლიტ-რის ისტორია (მ. ზარბჰანალიანი); გამოიცა განმარტებითი ლექსიკონები (1749—1769 და 1836—1837). მხითარისტების მთარგმნელობითმა მოღვაწეობამ ევროპას გააცნო ძველი სომეხი ისტორიკოსების—მოვსეს ხორენაცის, აგათანგელოსის, ელიშეს და სხვ. თხზულებები, VII ს. ანონიმი ავტორის „გეოგრაფია“. მათ მიერ დაარსებული პერიოდული ორგანოები „ბაზმავეპი“ („ანალები“, ვენეცია, 1843-იდან) და „ჰანდეს ამსორია“ („თვიური ჟურნალი“, ვენა, 1886-იდან) ევროპაში მეცნ. ა-ის ცენტრებად იქცნენ.

ა-მ განსაკუთრებული წარმატებით იწყო განვითარება მას შემდეგ, რაც XIX ს. I ნახ-ში გამოჩენილმა ენათმეცნიერებმა ჰ. პეტერმანმა, ფ. ვინდიშმანმა, მოგვიანებით — ფ. *ბოპმა* სომხ. ენა ინდოევრ. ენათა ოჯახს მიაკუთვნეს. ამიერიდან სომხ. ენის ისტ. და სხვა ენებთან მისი მიმართების საკითხები მოექცა ისეთი ცნობილი სპეციალისტების კვლევის სფეროში, როგორიც იყვნენ ფ. მიულერი, პ. დე ლაგარდი, პ. ჰიუბშმანი, ა. მეიე, ი. კარსტი, ჰ. პედერსენი, გ. *დეეტერსი* და სხვ.

სომხ. ფილოლ. და ისტ. საკითხებზე ნაყოფიერად მუშაობდნენ XIX — XX სს. გამოჩენილი სპეციალისტები ე. დიულორიე, ვ. ლანგლუა, ჟ. სენ-მარტენი, ი. მარკვარტი, პ. პეეტერსი. ჩვენი საუკუნის დასაწყისში ა-ის ამერ. სკოლას საფუძველი ჩაუყარა რ. *ბლეიკმა*.

ამავე ხანებში მხითარისტები იკვლევდნენ არქეოგრაფიული, ტექსტოლ. და წყაროთმცოდნეობის საკითხებს (ნ. ბუზანდაცი,, ნ. აკინიანი, ი. ტაშიანი და სხვ.).

XX ს-ის მანძილზე ა-ის კერები გაჩნდა ევრ., აზიისა და ამერ. მრავალ ქვეყანაში. კვლევა-ძიება მიმდინარეობს უმთავრესად ძვ. სომხ. პოლიტ. წყობის, რელიგიისა და ხელოვნ. ისტორიაში, ტექსტოლოგიასა და წყაროთმცოდნეობაში (ს. ტერ-ნერსესიანი, ჟ. გარიტი, ჩ. დოვსეტი, კ. თუმანოვი, ლ. მარიესი, ლ. მარსელი, რ. გრიუსე, მ. კანარი, ა. ბერბერიანი, ნ. გარსოიანი, რ. ტომსონი, მ. სტოუნი, პ. ხარანისი, მ. ვან ესბროკი და სხვ.), ენათმეცნიერებაში (კ. იენსენი, გ. ზოლტა, ჰ. ფოგტი, ფრ. ფეიდი, ე. ბენვენისტი, ვ. პიზანი). დაარსდა არმენოლოგიური ჟურნ. „Revue des Études Arméniennes“ (პარიზი, 1920), რ-იც ცდილობს ასახოს მთელი მსოფლიოს არმენისტების მეცნ. საქმიანობა, დააკავშიროს ერთმანეთთან დას. და აღმ. სპეციალისტები.

აღმ. სომხ. რუსეთთან შეერთებისთანავე პეტერბ., მოსკ., ყაზანისა და ოდესის უნ-ტებში შეიქმნა ა-ის კერები. განსაკუთრებული მნიშვნელობა ჰქონდა მოსკოვში ლაზარევის ინ-ტის დაარსებას (1815), სადაც შემდგომ მოღვაწეობდნენ ცნობილი არმენისტები ს. ნაზარიანი (1814—1879), მ. ნალბანდიანი (1829—1866), ლ. მსერიანცი (1887—1938) და სხვ.

1836-იდან პეტერბ. მეცნ. აკადემიაში მოღვაწეობდა მ. *ბროსე*—პირველი მეცნ. კავკასიოლოგი (უპირატესად — ქართველოლოგი და არმენისტი). მ. ბროსეს მიერ ფრანგ. ენაზე შესრულებულმა ძვ. სომხ. საისტ. ძეგლების თარგმანებმა და კომენტარებმა სერიოზული როლი ითამაშა მსოფლიო მეცნიერული აზრის ორბიტაში სომხ. სამყაროს ჩასართავად. ა-ის განვითარებაში მნიშვნელოვანი წვლილი შეიტანა რუსეთში მოღვაწე სომეხი მეცნიერების ქ. *პატკანოვის*, მ. ემინის (1815—1890), გ. ხალათიანის (1858—1912) და სხვ. გამოკვლევებმა სომხ. ისტ. და წყაროთმცოდნეობის საკითხებზე, მათ მიერ შესრულებულმა სომხ. ძეგლების პუბლიკაციებმა და რუს. ენაზე თარგმანებმა. სომხ. საისტ. წყაროების მნიშვნელოვანი ნაწილი გამოქვეყნდა XX ს. დამდეგს თბილისშიც.

XIX — XX სს. მიჯნაზე ა-ის განვითარებაში ახალი ეტაპი შექმნა პეტერბ. ორიენტალისტური სკოლის კავკასიოლოგთა ჯგუფმა ნ. *მარის* მეთაურობით. ამ სკოლის (ივ. *ჯავახიშვილი*, ნ. *ადონცი*, ი. *ორბელი* და სხვ.) სამუშაო პროგრამა გახდა ა-ისა და ქართველოლოგიის საერთო პრობლემატიკა; ამას შედეგად მოჰყვა ახალი კავკასიოლოგიური დისციპლინის ჩამოყალიბება, რ-ის ბეჭდვითი ორგანო გახდა სერია „Тексты и разыскания по армяно-грузинской филологии“ (1900—13). ამავე სკოლის დამსახურებაა სომხეთში პირველი გეგმიანი არქეოლოგიური გათხრებისა (ანისი) და სომხური არქიტ. ისტ. შესწავლის წამოწყება [თ. თორამანიანი (1864—1934), ი. ორბელი, გ. *ჩუბინაშვილი*].

სსრკ-ში მნიშვნელოვან მოღვაწეობას ეწევა ა-ის კერები მოსკოვში, ლენინგრადსა და ბაქოში. გამოქვეყნდა ძვ. სომხ. ტექსტები და მათი თარგმანები, საყურადღებო გამოკვლევები სომხ. სოციალური ისტ., კულტ., ხელოვნ. ისტ. და წყაროთმცოდნეობის საკითხებზე.

ოქტ. რევ. შემდეგ ა-ის ცენტრმა ერევანში გადაინაცვლა, სადაც ეჩმიაძინის ხელნაწერთა ბაზაზე ადრეც აქვეყნებდნენ ძვ. სომხ. ტექსტებსა და ხელნაწერთა კატალოგებს. სომხეთში ა-ს მყარი მეცნ. ბაზა შეუქმნა 1920 — 21 ერევნ. უნ-ტის, ხელნაწერთა ინ-ტისა (მატენადარანი) და სახელმწ. მუზეუმის დაარსებამ. 1925-იდან ჩამოყალიბდა ჰუმანიტარული კვლევითი ინ-ტები, რ-ებიც დღეს მნიშვნელოვან მეცნ. ცენტრებს წარმოადგენენ სომხ. მეცნ. აკად. სისტემაში (ისტ., არქეოლ. და ეთნოგრ., ენათმეცნ., ლიტ-რის ისტ. ინ-ტები).

უკანასკნელი 50 წლის მანძილზე სომხეთში ფართოდ გაიშალა მუშაობა ა-ის დარგებში. ისტორიკოსები იკვლევდნენ და იკვლევენ სომეხი ხალხის ეთნოგენეზის, წინაფეოდ. საზ-ბის სოც. სტრუქტურის, სომხ. ისტ. პერიოდიზაციის, ფეოდ. ხანის სომხ. სოც.-იდეოლოგიურ მოძრაობების, ისტ. გეოგრ., სომხ. რუსეთთან შეერთების, საბჭ. ხელისუფლების დამყარებისა და მრავალ სხვა პრობლემას (ჰ. მანანდიანი, ე. ტერ-მინასიანი და სხვ.). ეთნოგრაფები ინტენსიურად სწავლობენ სომხ. სხვადასხვა კუთხის მოსახლ. და სომხეთის გარეთ არსებულ სომხ. დასახლებების ადათ-ჩვეულებებს, დასახლებისა და საცხოვრისის ტიპებს, სამეურნეო-სამიწათმოქმედო და მესაქონლეობის, ხალხ. მუს.-საცეკვაო და თეატრ. კულტურას, ისტ. ეთნოგრაფიასა და თანამედროვე ყოფას (ე. ლალაიანი, ს. ლისიციანი, ვ. ბდოიანი, დ. ვარდუმიანი, ე. კარაპეტიანი და სხვ.).

საბჭ. სომხეთში ენათმეცნიერების მაღალი დონე მნიშვნელოვნად განსაზღვრა რ. *აჭარიანის* მოღვაწეობამ. ბოლო ორმოცდაათი წლის მანძილზე განსაკუთრებულ წარმატებას მიაღწია ლექსიკოგრაფიამ. გამოქვეყნდა მრავალტომიანი ეტიმოლ., პირთა სახელების, განმარტებითი, სინონიმთა, რუს.-სომხ. და სომხ.-რუს. ლექსიკონები (რ. აჭარიანი, ს. მალხასიანი, ა. სუქიასიანი, ავტორთა კოლექტივები). თავიდანვე ზუსტად განსაზღვრული გეგმით მიმდინარეობდა მუშაობა ძვ., საშ. და ახ. სომხ. ენის უმთავრეს პრობლემებზე: სომხ. ენის წარმომავლობა და მიმართებები სხვა ინდოევრ. თუ ძვ. წინააზიისა და კავკ. ხალხების ენებთან (რ. აჭარიანი, გ. ღაფანციანი, გ. ჯაჰუკიანი და სხვ.), სომხ. ენის ისტორია

(რ. აჭარიანი, მ. *აბეღიანი*, ა. ღარიბიანი, ა. მურვალიანი, ს. ღაზარიანი, ი. კუსიკიანი, ა. აბრამიანი, გ. სევაკი და სხვ.), დიალექტოლოგია (რ. აჭარიანი, ჰ. მკრტიჩიანი, ე. აღაიანი, ა. ღარიბიანი, ვ. პეტოიანი, მ. ასატრიანი და სხვ.).

მნიშვნელოვან წარმატებებს მიაღწია სომხეთში ლიტერატურათმცოდნეობამ და ფოლკლორისტიკამ. გამოქვეყნდა ძვ. სომხ. ლიტ-რის ისტორია სომხ. და რუს. ენებზე (მ. აბეღიანი), მრავალი მონოგრაფია სომხ. მწერლობის სხვადასხვა პერიოდისა და პრობლემის შესახებ. (მ. აბეღიანი, თ. ავდალბეგიანი, ს. მალხასიანი, ე. ტერ-მინასიანი, ვ. ნალბანდიანი და სხვ.), სომხ. ხალხ. ზღაპრების მრავალტომეული, ხალხური პოეზიის, მუსიკისა და ანდაზების, დავით სასუნცისა და სხვა საგმირო ეპოსის კრებულები და ა. შ. (მ. აბეღიანი, *კომიტასი*, ი. ორბელი, კ. მელიქ-ოჰანჯანიანი, ა. ღანალალიანი, ა. მნაცაკანიანი და სხვ.).

საბჭ. ხელისუფლების წლებში კიდევ უფრო განვითარდა ა-ის ტრადიციულად ძლიერი დისციპლინები: არქეოგრაფია, ტექსტოლოგია, პალეოგრაფია - ეპიგრაფიკა, ძვ. სომხ. მწერლობის ძეგლების კრიტ. პუბლიკაცია და სხვ. „მატენადარანის" ხელნაწერთა კატალოგები, ძვ. სომხ. ხელნაწერების ანდერძ-მინაწერთა, საეკლ., სამართ. და ეპიგრაფიკულ ძეგლთა კორპუსები (ავტორთა კოლექტივები, ი. ორბელი, კ. ღაფადარიანი, ს. ბარხუდარიანი და სხვ.) ყველა პირობას ქმნის სომხეთში ა-ის შემდგომი აღმავლობისათვის.

ხანგრძლივი და მდიდარი ისტორია აქვს ა-ს საქართველოში. უძველესი სომხ.-ქართ. პარალელური და თარგმნილი ტექსტების არსებობამ, საქართვ. შესახებ ძვ. სომხ წყაროების სიმრავლემ და მნიშვნელობამ, ძვ. საეკლ. არქიტ. განვითარების პარალელურმა გზებმა, ქართ.-სომხ. ენობრივმა კონტაქტებმა განაპირობა საქართველოში ა-ის ცალკეული დარგების (ტექსტოლოგია, წყაროთმცოდნეობა, ენათმეცნიერება, არქიტ. ისტორია) დაწინაურება.

ქართულ ა-ს მყარი მეცნიერული საფუძველი შეუქმნა და დამსახურებული ავტორიტეტი მოუპოვა ივ. ჯავახიშვილის („ძველი საქართველოსა და ძველი სომხეთის სახელმწიფოებრივი წყობილება", ტ. 1, 1905; „ქართულ და სომხურ ეკლესიათა განხეთქილების ისტორია", 1908, რუს. ენაზე; „ძველი სომხური საისტორიო მწერლობა", წგნ. 1, 1935, და სხვ.), ა. შანიძის („სომხურ დიალექტთა ახალი შტო", 1940; „ახალი შეხედულება ახალსომხური ზმნის უღლების ბუნებაზე", 1965, რუს. ენაზე, და სხვ.), გ. ჩუბინაშვილის („ძიებანი სომხურ არქიტექტურაში", 1967, რუს. ენაზე), ლ. მელიქსეთ-ბეგის („ჩრდილო მხარეთა სომეხთა მოძღვარნი და მათი ვინაობა სომეხ-ქართველთა ურთიერთობის საკითხებთან დაკავშირებით", 1928; „ქართული წყაროები სომხეთისა და სომეხთა შესახებ", სომხ ენაზე, ოთხ ტომად, 1934–55, და სხვ.), ილ. აბულაძის („ქართული და სომხური ლიტერატურული ურთიერთობა IX–X სს-ში", 1944; „ქართლის ცხოვრების ძველი სომხური თარგმანი", 1953, და სხვ.), ი. შილაკაძის („თანამედროვე სომხურის უღლების კატეგორიები", 1964, სომხ. ენაზე; ძველი და ახალი სომხური ენის გრამატიკები) და სხვათა შრომებმა.

საქართველოში ა-ის კერა დაარსების პირველი დღეებიდანვე გახდა თბილ. უნ-ტი (1918), სადაც ჩამოყალიბდა ა-ის კათედრა (ლ. მელიქსეთ-ბეგი, უფრო გვიან — ი. შილაკაძე). 1945-იდან აღმოსავლეთმცოდნეობის ფაკ-ტზე გაიხსნა ა-ის განყ-ბა. კათედრა პედ. საქმიანობასთან ერთად ნაყოფიერად იკვლევს სომხ. ენის ისტ. (ე. დოჩანაშვილი) და სომხ.-ქართ. ლიტ. ურთიერთობის საკითხებს (ა. ხარატიანი).

ქართ. ა-ის განვითარებას განსაკუთრებული ამაგი დასდო ილ. აბულაძემ, რ-მაც, მრავალრიცხოვანი არმენოლოგიური შრომების გარდა, შექმნა მთელი სკოლა როგორც სპეციალისტი არმენისტებისა, ისე ქართველოლოგებისა, რ-ებიც თავიანთ მეცნიერულ საქმიანობაში წარმატებით იყენებენ ა-ის მიღწევებსა და სომხ. მწერლობის ძეგლებს.

ქართვ. არმენისტების ახალმა თაობამ უკვე შეიტანა გარკვეული წვლილი საერთო ა-ის განვითარებაში. გამოქვეყნდა ძვ. სომხ. მწერლობის პირველხარისხოვანი ძეგლების კრიტიკულად დადგენილი ტექსტები ქართ. თარგმანითა და ვრცელი გამოკვლევებით — იოანე დრასხანაკერტელის „სომხეთის ისტორია" (1965, ე. ცაგარეიშვილი), „ეპისტოლეთა წიგნი", 1968, და უხტანესის „ისტორია გამოყოფისა ქართველთა სომეხთაგან", 1975 (ზ. ალექსიძე), ქართულად ითარგმნა და მონოგრაფიულად იქნა შესწავლილი ლაზარ ფარპეცის (ლ. ჯანაშია), გრიგოლ აკანელის (ნ. შოშიაშვილი), ესაი ჰასან ჯალალიანცისა და არაქელ დავრიჟეცის (კ. კუცია), არისტაკეს ლასტივერტცის (ე. ცაგარეიშვილი) და სხვ. თხზულებები.

*ლიტ.*: Г а р с о я н Н. Г., Арменоведение в США, «Լրաբեր», 1971, № 10: Ա ղ ա յ ա ն Է. Բ., Հայ լեզվաբանության պատմություն, հ. 1–2, Ե., 1958–1962: Հայագիտությունը 50 տարում, պ. 1, Ե., 1971: Հասարակական գիտությունների զարգացումը Սովետական Հայաստանում, «Պատմա-բանասիրական հանդես», 1970, № 4:

*ზ. ალექსიძე, ი. შილაკაძე.*

**არმენოპულოსი** (Armenopulos) კონსტანტინე (1320–1380 ან 1383), ბიზანტ. იურისპრუდენციის გამოჩენილი წარმონადგენელი, ნ ო მ ო ფ ი ლ ა ქ ს ი — კანონთა დაცვისა და მართებულად გამოყენების მაგისტრატოსი, მოსამართლე თესალონიკეში. ცნობილია მის მიერ შედგენილი კანონთა მოკლე პრაქტ. სახელმძღვანელო — „ექვსწიგნეული" (იხ. *არმენოპულოსის „ექვსწიგნეული"*).

**არმენოპულოსის „ექვსწიგნეული“** (Hexabiblos), კანონთა სახელმძღვანელო (manual legum), ბიზანტ. სამართლის კრებული, რ-იც შეადგინა კონსტანტინე *არმენოპულოსმა* დაახლ. 1345. მისი ძირითადი წყაროა ბიზანტ. იმპერატორების ბასილის, კონსტანტინესა და ლეონის *პროქირონი*, აგრეთვე „შემოკლება ბასილიკისა" და ზოგიერთი სხვა კრებ. და, გარდა ამისა, სასამართლო პრაქტიკა. „ექვსწიგნეული" იწყება მოსამართლეებისადმი მიმართული შეგონება-დარიგებით მართალი სამართლის ქმნის შესახებ. შემდეგ ლაპარაკია კანონების, სასამართლო წყობილების, სამოქალაქო სამართ. სხვადასხვა მნიშვნელოვანი ინ-ტების, აგრეთვე დანაშაულისა, და სასჯელის შესახებ. კრებულის დამატებაში — „შემოკლება კანონთა" (Epitome canonum) — განხილულია სას. თანამდებობის პირთა რჩევისა და ხელდასხმის, მონასტრებისა და ბერ-მონაზვნების, ერისკაცთა და ქალთა უფლებრივი მდგომარეობის საკითხები, გადმოცემულია კანონიკური განჩინებანი, რ-თა დიდი ნაწილი შეიცავს საეკლ. კრებების დადგენილებებსა და წმინდა მამათა სიტყვებს. ა. „ე." მოქმედ კოდექსად ითვლებოდა ბიზანტ. ცივილიზაციის ქვეყნებში (საბერძნეთი, ბულგარეთი, ვლახეთი, მოლდავეთი, რუსეთი, საქართველო, სომხეთი და სხვ.). იგი ერთ-ერთი ძირითადი წყაროა ვახტანგ VI-ის სამართლის წიგნთა კრებულში შეტანილი ბერძნ. სამართლისა (იხ. *„სამართალი ბერძული"*).

*ლიტ.*: ქართული სამართლის ძეგლები, ი. დოლიძის გამოც., ტ. 1, თბ., 1963; А з а р е в и ч Д., История византийского права, т. 1, ч. 2, Ярославль, 1877, с. 299–311, 341–342.

*ი. დოლიძე.*

**„არმენფილმი“**, სომხ. საბჭ. კინოსტუდია ერევანში. 1923 სომხ. განათლების სახ. კომისარიატის პოლიტგანათლების სისტემაში შეიქმნა ორგანიზაცია „სახკინო". ამავე წელს დაარსდა საზ-ბა „სახფოტოკინო", რ-საც 1928-მდე კინოფაბრიკა ერქვა, ხოლო შემდეგ — კინოსტუდია „არმენკინო". სტუდიას 1938-იდან ეწოდება „ერევნის კინოსტუდია", 1957-იდან—კინოსტუდია „ა." 1966 „ა–ს" მიენიჭა ა. ბეკნაზარიანის სახელი. 1959 „ა–ს" დამოუკიდებელ კინოსტუდიად გამოეყო კინოქრონიკის სექტორი—ერევნის დოკუმენტურქრონ. და სამეც.-პოპულარული ფილმების სტუდია.

**არმია** (ფრანგ. armée<ლათ. — armo — ვაიარაღებ), 1) სახმელეთო ჯარები (სახმელეთო ძალები); 2) სახელმწიფოს *შეიარაღებულ ძალთა* ერთობლიობა; 3) სამხ. ოპერაციის განხორციელებისათვის განკუთვნილი ოპერატ. შენაერთი. XVIII ს. და XIX ს. I ნახევარში ა. გულისხმობდა ერთი საომარი მოქმედების ასპარეზზე ერთიანი სარდლობის ხელქვეით თავმოყრილ ჯარებს. აქედან სახელწოდებანი — რაინის ა., დუნაის ა. და სხვ.

სახელმწიფოთა შეიარაღებული ძალების რაოდენობის ზრდამ, ვრცელ ფრონტზე განლაგებული და სხვადასხვა მიმართულებით მოქმედი ჯარების მართვის სიძნელემ, აგრეთვე ახალი ფაქტორების გამოჩენამ, რ-ებიც გავლენას ახდენენ ომის მსვლელობაზე (რკინიგზა, XX ს. საავტ., შემდეგ კი საჰაერო ტრანსპ.), განაპირობა საომარი მოქმედების თითოეულ ასპარეზზე ცალკე ა-ების შექმნის აუცილებლობა. საომარი მოქმედების ყველა ასპარეზზე სტრატეგიული ამოცანის შემსრულებელი ერთი ა-ის ნაცვლად გაჩნდა რამდენიმე ა. ერთი მეთაურის სარდლობით გაერთ. თითოეული ა. წარმოადგენდა ჯარების ოპერატ. შენაერთს და საომარი მოქმედების ასპარეზზე ასრულებდა კერძო ოპერატ. ამოცანას. ა-ს ჰქონდა შტაბი და ზურგის აუცილებელი ორგანოები; მას ენიჭებოდა რიგითი ნომერი. ამგვარი ა-ები, მაგ. რუსეთში შეიქმნა სამამულო ომის (1812) წინ, როცა მთელი ჯარი სამ ა-ად დაიყო. იმავე წელს ჯარის ა-ებად დაყოფა დაიწყო ნაპოლეონ I-მაც. მოგვიანებით ცალკე ა-ები გაჩნდა პრუსიაში (1866), იაპონიაში (1904–05) და სხვ. სახელმწიფოებში. I მსოფლიო ომში რუსეთს ჰყავდა 13 ა. (1916), გერმანიას — 15 (1918), საფრანგეთს — 10 (1918). სამოქალაქო ომის (1918–20) დროს საბჭ. შეიარაღებულ ძალებში გაჩნდა საარმიო გაერთიანების ახალი ტიპი — ცხენოსანი ა.

თავდაპირველად ა. ორგანიზაციულად ერთგვაროვანი არ იყო. ა-ის შემადგენლობა განისაზღვრებოდა მის წინაშე დასახული ამოცანებით, საომარი მოქმედების ასპარეზის თავისებურებებით, მოწინააღმდეგის სიძლიერით, ჯარების მართვის უზრუნველყოფის საშუალებებითა და სხვ. პირობებით. XIX ს-იდან დაწყებული ა. ჩვეულებრივ შედგებოდა 3–6 და მეტი კორპუსისაგან, კორპუსი კი 2–4 დივიზიისაგან. საბჭ. ა. სამოქალაქო ომის დროს უშუალოდ დივიზიებისაგან შედგებოდა, კორპუსები მაშინ არ იყო. ა-ის შემადგენლობაში კორპუსების (დივიზიების) გარდა სხვა დამხმარე ნაწილებიც შედიოდა. ა-ის პირადი შემადგენლობა მუდმივი არ იყო. ასე, მაგ., დიდ სამამულო ომში გერმ. ფაშისტურ ა-ში იყო 120–250 ათ. კაცამდე, საბჭ. ა-ში 60–100 ათ. კაცამდე.

ავტომობილების, ავტომ. იარაღის, თვითმფრინავების, ტანკების გამოჩენამდე ა-ის საფუძველს შეადგენდა ქვეითი

ჯარი, ცხენოსანი ჯარი და არტილერია. ძირითადი დამრტყმელი ძალა იყო ხიშტი, ხოლო მანევრირება ქვეითთა მოძრაობას ეფუძნებოდა (25—30 *კმ* დღე-ღამეში). I მსოფლიო ომის დროინდელი ა. და სამოქალაქო ომის პერიოდის საბჭ. ა. გარდამავალი ტიპისა იყო. ძველი ა-გან მისი ძირითადი განმასხვავებელი ნიშანი იყო სამხ. ტექნიკით აღჭურვა. მაგრამ ტანკების, ავიაციისა და ძრავიანი ტრანსპ. სიმცირისა და ტექ. არასრულყოფილობის გამო ა-ის საბრძოლო შესაძლებლობები ამ პერიოდში ძირეულად არ შეცვლილა. ა. ძირითადად ისევ ქვეითი დარჩა, მისთვის დამახასიათებელი დაბალი მანევრირებით. ძირითად დამრტყმელ ძალას ქვეითი ჯარი და არტილერია შეადგენდა.

II მსოფლიო ომის (1939—45) დასაწყისისათვის სხვადასხვა სახელმწიფოთა ა-ებში მნიშვნელოვანი ადგილი დაიკავა ძრავამ და საბრძოლო მანქანებმა. საერთო საჯარისო ა-ების გვერდით გაჩნდა სატანკო ა-ები (სსრკ და გერმანია), საჰაერო (ავია)-სადესანტო და საჰაერო (საავიაციო) ა-ები. I მსოფლიო ომის დროინდელ საერთო საჯარისო ა-ებთან შედარებით ა-ის საბრძოლო შემადგენლობა უფრო მრავალფეროვანი გახდა. ახლა უკვე საერთო საჯარისო ა-ში ქვეითი (მსროლელი) შენაერთების გარდა შედიოდა სატანკო და მექანიზებული (მოტორიზებული) შენაერთებიც. სსრკ.-გერმ. ფრონტზე გერმანელთა საერთო საჯარისო ა-ის შემადგენლობაში შედიოდა 3—5 საარმიო კორპუსი (10—16 ქვეითი დივიზია) და 2—8 სატანკო და მოტორიზებული დივიზია. საბჭ. საერთო საჯარისო ა-ში 3—5 მსროლელი (9—14 დივიზია) და 1—2 სატანკო (მექანიზებული) კორპუსი; საბჭ. სატანკო ა. ჩვეულებრივ შედგებოდა 3 კორპუსისაგან (1—2 მექან.და 1—2 სატანკო). საერთო საჯარისო და სატანკო ა-ებს ჰქონდა გაძლიერების მრავალგვარი საშუალებები. აშშ-ის და ინგლ. ჯარებში სატანკო ა. არ იყო.

II მსოფლიო ომის შემდეგ ა-მ, როგორც ჯარების ოპერატ. გაერთიანებამ, საბრძოლო გამოცდილების მიღების, უახლესი ტიპის საბრძოლო იარაღით აღჭურვის, ჯარების მექანიზაციისა და მოტორიზაციის, ხოლო 60-იან წლებში რაკეტული ჯარების გამოჩენის შედეგად კიდევ უფრო მაღალ განვითარებას მიაღწია.



არმილარული სფერო. ხელსაწყოს საერთო ხედი.

**არმია კრაიოვა** (Armia Krajowa—სამამულო არმია), პოლონელთა ეროვნული სამხ. ორგანიზაცია. მოქმედებდა 1942—45 ჰიტლერელთა მიერ ოკუპირებულ პოლონეთში. ემორჩილებოდა ლონდონში მყოფ პოლ. ემიგრანტულ მთავრობას. შეიქმნა ფარული ორგანიზაციის—„შეიარაღებული ბრძოლის კავშირის“ ბაზაზე. მასში შევიდნენ სხვადასხვა სამხ. ორგანიზაციები ა. კ-ს ხელმძღვანელობის მიზანი იყო პოლ. ბურჟ. სახელმწიფოს აღდგენა ინგლ. და აშშ-ის დახმარებით. უთანხმოება ა. კ-ს პატრიოტულად განწყობილ რიგით წევრებსა და მის ხელმძღვანელობას შორის მკვეთრად გამომჟღავნდა ვარშავის 1944 აჯანყების დროს. 1945 იანვ. ლონდონის ემიგრანტულმა მთავრობამ დაშალა ა. კ. და მისი ყველაზე უფრო რეაქციული ნაწილისაგან შეიქმნა ფარული ტერორისტული ორგანიზაცია „ვოლნოსტ ი ნეპოდლეგლოსტი“ („ვინ“), რ-იც სახ. ხელისუფლების წინააღმდეგ იბრძოდა. „ვინი“ განადგურებულ იქნა სახ. პოლ. სახელმწ. უშიშროების ორგანოების მიერ 1947.

**არმია ლუდოვა** (Armia Ludowa—სახალხო არმია), პოლონელთა სამხ. ორგანიზაცია, რ-იც მოქმედებდა 1944 ჰიტლერელთა მიერ ოკუპირებულ პოლონეთში. შეიქმნა *კრაიოვა რადა ნაროდოვას* (კრნ) გადაწყვეტილებით გვარდია ლუდოვას (სახალხო გვარდია) საფუძველზე. 1944 ა. ლ-მ ჩაატარა 120 დიდი საბრძოლო ოპერაცია, გაანადგურა 19 ათასზე მეტი ჰიტლერელი. კრნ-ს 1944 წ. 21 ივლ. კანონით ა. ლ-მ პოლ. პირველ არმიასთან ერთად შექმნა „ვოისკო პოლსკოე“.

**არმიის გენერალი,** იხ. *გენერალი.*

**არმილარიოზი,** მცენარის სოკოვანი დაავადება, რ-ის გამომწვევია მანჭკვალა სოკო (Armillaria mellea). აავადებს ვაშლს, ალუბალს, თუთასა და სხვ. კულტ. მცენარეებს, აგრეთვე ტყის ჯიშებს. იწვევს ფესვის ლპობას (კამბიუმის გამუქება, მერქნის პერიფერიული თეთრი სიდამპლე). ახალგაზრდა მცენარეს ა. 1—3 წელიწადში ღუპავს, ზრდასრულს — 10 წელიწადში. დაავადება ვრცელდება რიზომორფებითა და სპორებით. ბ რ ძ ო ლ ი ს ღ ო ნ ი ს ძ ი ე ბ ა ნ ი: დაავადებული ხის ამოძირკვა და ნიადაგის ანტისეპტიკური ნივთიერებებით დამუშავება, გაკირიანება, საიზოლაციო თხრილების გაკეთება (70 *სმ* სიღრმისა); მანჭკვალა სოკოების მოსპობა და სხვ.

*ი. შოშიაშვილი.*

**არმილარული სფერო,** ა რ მ ი ლ ა (ლათ. armilla—სამაჯური, რგოლი), უძველესი ასტრონ. იარაღი, რ-ითაც ჯერ კიდევ ძვ. წ. III ს-ში განსაზღვრავდნენ ცის მნათობთა ეკვატორულ და ეკლიპტიკურ კოორდინატებს (იხ. *ცის კოორდინატები*). იყენებდნენ XVI ს. დამდეგამდე. ა. ს. შედგებოდა ლითონის მოძრავი დანაყოფიანი რგოლებისაგან. ხელსაწყო აღჭურვილი იყო ათვლის სისტემითა და სამიზნით; დაკვირვებისას ა. ს-ს ერთ-ერთი რგოლის სიბრტყეს აყენებდნენ ცის ეკვატორის (ეკვატორული ა. ს. ) ან ეკლიპტიკის (ზოდიაქური ა. ს.) პარალელურად.

**არმინიანები და გომარისტები,** რ ე მ ო ნ ს ტ რ ა ნ ტ ე ბ ი და კ ო ნ ტ რ რ ე მ ო ნ ს ტ რ ა ნ ტ ე ბ ი, რელიგ. მიმდინარეობანი ნიდერლანდის პროტესტანტულ-კალვინისტურ ეკლესიაში (იხ. *კალვინიზმი*) XVII ს. დამდეგს, რ-მაც რელ.-პოლიტ. დაჯგუფებების ხასიათი მიიღო. ისინი დაკავშირებული არიან ცნობილი ნიდერლანდელი ღვთისმეტყველი პროფესორების იაკობ არმინიუსის (Arminius, — 1560 — 19. X. 1609) და ფრანს გომარუსის (Gomarus,—30. I. 1563 —11. I. 1641) სახელებთან. მათი წარმოშობა განაპირობა მთავარი კალვინისტური დოგმატის—წინასწარგანსაზღვრულობის (Praedestination) შესახებ 1604 მოწყობილმა დისპუტმა. არმინიუსი სულის ცხონებაში გადამწყვეტ მნიშვნელობას ადამიანის ნებისყოფის თავისუფლებასა და რწმენას ანიჭებდა. ორთოდოქსალური კალვინიზმის პოზიციაზე მდგომი გომარუსი უარყოფდა წინასწარგანსაზღვრულობაში ადამიანის ნებისყოფის რაიმე როლს. არმინიუსის გარდაცვალების შემდეგ არმინიანებმა იოჰან უიტენბოგერტის ხელმძღვანელობით 1610 გენ. შტატებს წარუდგინეს „რემონსტრანცია“ (აქედან არმინიანთა მეორე სახელწოდება). საპასუხოდ გომარისტებმა გენ. შტატებს „კონტრრემონსტრანცია“ (აქედან მათი მეორე სახელწოდება) წარუდგინეს. არმინიანებს ემხრობოდა სავაჭრო არისტოკრატია, რ-იც იცავდა პროვინციების ავტონომიას („პროვინციალისტები“). მათ მხარი დაუჭირეს ი. *ოლდენბარნეველტმა* და ჰ. *გროციუსმა*. გომარისტები, რ-თაც ემხრობოდნენ ბურჟ., წვრილბურჟ. და დემოკრატიის კალვინისტური წრეები და შტატჰალტერი *მორიც ორანელი,* მოითხოვდნენ პროვინციების ავტონ. შეზღუდვას („უნიტარისტები“). 1614 ა-ის გავლენით ჰოლანდ. პროვ. შტატებმა გამოაქვეყნა „სჯულთშემწყნარებლობის ედიქტი“, მაგრამ გომარისტების გავლენით ქ. დორდრეხტში მოწვეულმა კალვინისტური ეკლესიის ინტერნაც. გენ. სინოდმა (1618 ნოემბ. —1619 მაისი) არმინიანობა მწვალებლობად გამოაცხადა. დაიწყო მათი სასტიკი დევნა, ა-ბის ემიგრაცია შლეზვიგ-ჰოლშტაინში, ინგლისში, საფრანგეთში. გროციუსს სამუდამო პატიმრობა მიესაჯა, ოლდენბარნეველტი სიკვდილით დასაჯეს (1619). მოგვიანებით არმინიანებს ნიდერლანდში ცხოვრების ნება დართეს. 1636 მათ მიიღეს რწმენის თავისუფლად აღიარების უფლება. ევრ. ქვეყნების გარდა, არმინიანობა ჩრდ. ამერიკაშიც გავრცელდა.

**არმინიუსი** (Arminius), (დაახლ. ძვ. წ. 18 — ახ. წ. 21), ხერუსკების ტომის ბელადი, ძველ გერმ. გმირი. იყო. რომაელების სამსახურში მყოფი ხერუსკების მაშველი ჯარის სარდალი. მიიღო რომის მოქალაქისა და მხედრის წოდება. ახ. წ. 7 სამშობლოში დაბრუნების შემდეგ მოაწყო შეთქმულება რომაელთა წინააღმდეგ და სათავეში ჩაუდგა გერმანელთა ტომების აჯანყებას. ახ. წ. 9 შემოდგომაზე ა-მა იმპერატორის ნაცვლის კვინტილიუს ვარუსის ლაშქარი ტევტობურგის ტყეში შეიტყუა და გაანადგურა. ტევტობურგის ბრძოლის წყალობით რაინის მარჯვენა ნაპირის გერმანელები განთავისუფლდნენ რომზე დამოკიდებულებისაგან. ა-მა სამჯერ გაუმართა ბრძოლა რომაელებს, ახ. წ. 14—16 იგი დაამარცხა *გერმანიკუსმა,* მაგრამ უკანასკნელი იძულებული გახდა დაეტოვებინა გერმანია. ა-ის მეთაურობით შეიქმნა გერმ. ძლიერი კავშირი. 17 დაამარცხა მარკომანთა მეფე მარბოდი. ა. ხერუსკების წარჩინებულთა შეთქმულების მსხვერპლი გახდა. *ტაციტუსმა* ა-ის ბრძოლები „ანალებში“ აღწერა.

**არმირება,** მასალის ან კონსტრუქციის გაძლიერება სხვა მასალით. იყენებენ რკინაბეტონისა და ქვის კონსტრუქციების (იხ. *რკინაბეტონის კონსტრუქციები და ნაკეთობანი, არმოცემენტის კონსტრუქციები, არმოქვის კონსტრუქციები*), მინის, პლასტმასის, კერამიკის, თაბაშირისა და სხვა ნაკეთობათა დამზადებისას. სამშენებლო კონსტრუქციების ა-თვის უმთავრესად ფოლადის არმატურას იყენებენ. ხმარობენ არალითონურ არმატურასაც (იხ. *არმატურა* რკინაბეტონის კონსტრუქციებისა). განასხვავებენ ჩვეულებრივსა და წინასწარდაძაბულ ა-ს. ეს უკანასკნელი მეტ ბზარმედეგობას, სიხისტესა და გამძლეობას ანიჭებს კონსტრუქციას.

**არმირებული მინა,** ფურცლოვანი სილიკატური მინა, რ-ის მასაში დაყალიბების პროცესში ჩაწნეხილია ლითონის ბადე. ა. მ-ს იყენებენ შენობებისა და ნაგებობათა საშუქი ღიობებისა და გადახურვების შესამინავად, შუქგამტარი ტიხრების, კიბის უჯრედების, ლიფტის შახტებისა და სხვ. მოსაწყობად. ა. მ-ს ამზადებენ უწყვეტი გლინვით. დარტყმისას ან მაღალი ტემპ-რის ზემოქმედებით ა. მ. იმტვრევა, მაგრამ ნამსხვრევები არ იფანტება. საარმატურო შედუღებული ბადე მზადდება 0,35—0,45 *მმ* დიამეტრის მავთულისაგან. სსრკ-ში გამოშვებული ა. მ-ების სტანდარტული ზომებია: სიგრძე 1200—2000 *მმ,* სიგანე — 400—1500 *მმ*. სისქე—5,5±0,7 *მმ,* ხოლო შუქგამტარობა არანაკლებ 65%-ისა.

**არმირებული ძაფი,** გრეხილი საფეიქრო ძაფი; ამზადებენ ე. წ. კარკასული ძაფისაგან, რ-ზეც გარედან დახვეულია სხვა მასალა (ფერადი ლითონების წვრილი მავთული, კილიტის ან ბოჭკოს ვიწრო ზოლები). გულის ძაფი ა. ძ-ს ანიჭებს სიმტკიცეს, სახვევი მასალა კი — სილამაზეს, დაბალ თბოგამტარობას და სხვ. ა. ძ-ის მასალად ფართოდ იყენებენ სინთეზურ ძაფებს. ა. ძ-გან ამზადებენ დეკორ. და ტექ. ქსოვილებს, ტრიკოტაჟს, საგალანტერეო ნაკეთობებს და სხვ.

**არმკო-რკინა** (ARMCO—შემოკლებული სახელწ. ამერ. ფირმისა — American Rolling Mill Corporation), ტექნიკურად სუფთა რკინა. მიიღება მარტენისა და ელექტროსადნობ ღუმლებში მინარევების (C, Mn, Si, P, S, Cu) გამოწვის პროცესის გახანგრძლივებით. მინარევების საერთო რაოდენობა ა-რ-ში არ უნდა აღემატებოდეს 0,16%-ს.

ა.-რ-ს ახასიათებს კოროზიამედეგობა, მაღალი ელექტროგამტარობა და განსაკუთრებული პლასტიკურობა. იგი ერთ-ერთი მაგნიტურრბილი მასალაა (იხ. *მაგნიტური მასალები*). იყენებენ ელექტროტექ. ხელსაწყოთა დეტალების (გულარები და ელექტრომაგნიტების საპოლუსე ბუნიკები, რელეს დეტალები და ა. შ.) დასამზადებლად. მეტალურგიაში ა.-რ-ს იყენებენ მრავალი მაგნ. შენადნობის ძირითად ელემენტად და კაზმად *ლეგირებული ფოლადის* წარმოებაში.

**„არმკო სტილ"** („Armco Steel"), მეტალ. მრეწვ. ერთ-ერთი უდიდესი მონოპოლია აშშ-ში. დაარსდა 1917. „ა. ს-ის" წილად მოდის აშშ-ში ფოლადის მთელი წარმოების დაახლ. 6%. მისი საწარმოები ამზადებენ თუჯს, ნაგლინს, სხვადასხვა სახეობის ფოლადს (მ. შ. ელექტროტექ., სამშენებლოს, უჟანგავს), ფოლადის სხვადასხვა ნაწარმს, ნავთობისა და გაზის მრეწვ. მოწყობილობებს და ა. შ. „ა. ს-ს" აქვს 40-ზე მეტი ქ-ნა აშშ-ში და 20-ზე მეტი ნაბარტყი კომპანია საზღვარგარეთ, მ. შ. ბელგიაში, იტალიაში, კანადაში, საფრანგეთში, გფრ-ში, შვეციაში, პერუსა და სხვ. „ა. ს." დაკავშირებულია დას. ევრ. ზოგიერთ მეტალ. კომპანიასთან. „ა. ს-ის" საწარმოებში დასაქმებულია 40 ათასამდე კაცი. „ა. ს." მოქცეულია როკფელერების, მელონებისა და „ფერსტ ნეშნლ სიტი ბენკის" ფინანს. ჯგუფების გავლენის სფეროში.

**არმორიკა,** არემორიკა (Armorica), ჩრდ.-დას. გალიის, უმთავრესად სენისა და ლუარის შესართავებს შორის მდებარე ტერიტ. კელტ. სახელწოდება. ახლანდ. *ბრეტანი,* კოტანტენის ნ.-კ., ვანდეა. ძვ. წ. I ს. *ვენედებით* და სხვ. კელტ. ტომებით დასახლებული ა. დაიპყრო იულიუს კეისარმა. V ს. შუა ხანებიდან ა-ში იწყეს დასახლება ბრიტ. კ-ებიდან *ანგლოსაქსების* მიერ გამოძევებულმა ბრიტებმა. VII ს-იდან ა-მ მიიღო სახელწ. „მცირე ბრიტანეთი" (Britannia minor), საიდანაც წარმოდგა გვიანდ. სახელწ. ბრეტანი.

**არმოქვის კონსტრუქციები,** შენობათა და ნაგებობათა ნაწილები (კედლები, სვეტები, შუაკედლისები, გადახურვები, ზღუდარები და სხვ.), აგებული ქვის არმირებული წყობით. ა. კ-ში მიღებულია არმირების შემდეგი სახეობები: განივი (ბადური) — წყობის ჰორიზ. ნაკერებში დაატანენ ფოლადის ბადეებს (კუმშვისას წყობის ზიდვის უნარის გასაძლიერებლად); გრძივი — არმატურას წყობის შიგნით ალაგებენ (ძირითადად გამჭიმი ძალვების თავის თავზე მისაღებად); არის მესამე სახის არმირებაც — წყობას განამტკიცებენ რკინაბეტონის ელემენტებით (კომპლექსური კონსტრუქციები) ან ჩასვამენ რკინაბეტონის ან ფოლადის კუთხედებისაგან შეკრულ გარსაკრებში. იხ. აგრეთვე *ქვის კონსტრუქციები.*

**არმოცემენტის კონსტრუქციები,** წვრილი მავთულის ნაქსოვი ან შენადუღი წმინდა ბადეებით არმირებული წვრილმარცვლოვანი ბეტონის თხელკედლიანი კონსტრუქციები; იყენებენ შენობებსა და ნაგებობებში, რეზერვუარების აგებისას, გემთმშენებლობაში და სხვ. ა. კ. ფართოდ გავრცელდა ნაკეცოვანი და ტალღოვანი პროფილის, კოჭური და თაღოვანი ელემენტების, აგრეთვე ცალმაგი და ორმაგი სიმრუდის გარსების სახით. ა. კ-ს ამზადებენ 300 და მეტი მარკის დიდი სიმკვრივის ბეტონისაგან ფოლადის, ბეტონის ან ხის მატრიცებში ბეტონის ნარევის მექანიზებული გამკვრივებით. ჩვეულებრივ, რკინაბეტონის კონსტრუქციებისაგან განსხვავებით, ა. კ. თხელკედლიანია (15—20 *მმ*) და უფრო წყალშეუღწევი, ბზარები დისპერსიულად აქვს განაწილებული და მცირედ იხსნება. ა. კ-ის ნაკლია შედარებით დაბალი ცეცხლ- და კოროზიამედეგობა. ამის გამო მაღალი ტენიანობის პირობებში ა. კ. სპეც. ანტიკოროზიულ დაცვას საჭიროებს. ა. კ. პირველად პ. ლ. *ნერვიმ* გამოიყენა საზღვაო იახტის ასაგებად (იტალია, 1943). საყოველთაოდ ცნობილია მისი პროექტით აგებული სპორტის სასახლის გუმბათი რომში (1958—60).

სსრკ-ში ა. კ-ს უმთავრესად გამსხვილებული ელემენტებისაგან შემდგარი გადახურვებისათვის იყენებენ (მაგ., ბაზრების კამაროვანი გადახურვა ლენინგრადში).

ა. კ. მსუბუქი და იაფია, იგი საყრდენებით დაუნაწევრებელი ვრცელი, მხატვრულად სრულფასოვანი ინტერიერების შექმნის საშუალებას იძლევა.

**არმსტრონგი** (Armstrong) ედუინ ჰაუარდ (18. XII. 1890, ნიუ-იორკი, — 1. II. 1954), ამერ. მეცნიერი, რადიოტექნიკოსი, კოლუმბიის უნ-ტის პროფესორი (1936-იდან); შექმნა რეგენერაციული რადიომიმღების სქემა (1913), რ-იც გამოირჩევა დიდი მგრძნობიარობითა და ამორჩევითობით, აგრეთვე სუპერჰეტეროდინული (1918) და სუპერრეგენერაციული (1921) მიმღები; დაასაბუთა სიხშირული მოდულაციის უპირატესობა რადიოდაბრკოლებებთან ბრძოლაში.

**არმსტრონგი** (Armstrong) ნილ (დ. 5. VIII. 1930, უაპაკონეტა, ოჰაიოს შტატი), აშშ-ის კოსმონავტი მფრინავი, სამხ.-საზღვ. ფლოტის ოფიცერი. სპეციალობით ავიაციის ინჟინერი. 1962 ჩაირიცხა კოსმონავტთა ჯგუფში. 1966 წ. 16 მარტს მისი მეთაურობით დედამიწის გარშემო ორბიტაზე გავიდა ხომალდი „ჯემინი-8". 10 *სთ* და 40 *წთ* დაჰყო კოსმოსში და 7-ჯერ შემოუფრინა დედამიწას. მისი მეთაურობით გაფრინდა მთვარისაკენ კოსმ. ხომალდი „აპოლონ 11". ა-თან ერთად ამ ხომალდში იყვნენ ე. *ოლდრინი* და მ. *კოლინზი.* 1969 წ. 21 ივლ. 6 *სთ* და 19 *წთ* თბილ. დროით ა-მა, პირველმა მსოფლიო ისტორიაში, დაადგა ფეხი მთვარის ზედაპირს. 19 *წთ* შემდეგ მას შეუერთდა ე. ოლდრინი; ისინი ორ საათზე მეტს იყვნენ მთვარის ზედაპირზე, სადაც დადგეს სამეცნ. ხელსაწყოები და შეაგროვეს მთვარის ქანის ნიმუშები, რ-ებიც 24 ივლისს (20 *სთ* და 50 *წთ* თბილ. დროით) დედამიწაზე ჩამოიტანეს.

**„არმურ ენდ კომპანი"** („Armour and Company"), ხორცის მრეწვ. უდიდესი ტრესტი აშშ-ში, რ-იც 1863 ჩიკაგოში დააარსა ფ. დ. არმურმა. „ა. ე. კ." ერთ-ერთი პირველია კვების მრეწვ. მონოპოლიებს შორის საზღვარგარეთის ინვესტიციების მოცულობით, უპირატესად სამხრ. ამერ. ქვეყნებში (არგენტინა, ბრაზილია, ურუგვაი), სადაც ფლობს დიდ ხორცკომბინატებსა და საძოვრებს. „ა. ე. კ-ს" ძირითადი პროდუქციაა ხორცისა და რძის პროდუქტები, ცხიმები, სოფ. მეურნ. ქიმიკატები და ფარმაცევტული საშუალებები, სხვადასხვა სახის მანქანები, მოწყობილობანი და სხვ. „ა. ე. კ-ს" აქვს 140-ზე მეტი ქარხანა აშშ-ში და ნაბარტყი კომპანიები ბრაზილიაში, არგენტინაში, კანადაში, ინგლისში, საფრანგეთში, იტალიაში, მექსიკაში, კოლუმბიაში, ურუგვაისა და სხვ. „ა. ე. კ-ს" საწარმოებში დასაქმებულია 40 ათ-მდე კაცი. მის საქმიანობას კონტროლს უწევს ჩიკაგოს ფინანს. ჯგუფი.


არმხის ხეობა.

**არმხის ხეობა,** ჯარიახის ხეობა (მთავარი სოფლის სახელის მიხედვით), მდ. არმხის (თერგის მარჯვ. შენაკადი) ხეობა ჩაჩნეთ-ინგუშეთის ასსრ-ში. საქართვ. სამხ. გზიდან შედის განშტოება (დაბა ყაზბეგიდან მე-10 *კმ*). ა. ხ-ში მრავლადაა კავკ. მთის არქიტ. ძეგლები (ნაკრძალი—ნასოფლარი ერზი). ზ. დ. 1209 *მ*—სანატორიუმი „არმხი".

**არნადი,** კალოს იარაღი, ერთიმეორეზე ძგიდეებით მიმაგრებული ორი ფიცარი, შუაში ტარი უკეთდებოდა. იყენებდნენ ბზისა და ხვავის ერთ ადგილზე მისახვეტად. დიდი ზომის ა-ს ზოგჯერ ბორბლებს უკეთებდნენ.


ნ. არმსტრონგი.

**არნაუტი,** არნაბუდი, არნაუდი, 1. ბალკანეთის ალბანელების ბერძნ. სახელწოდება, რ-იც დამკვიდრდა თურქ. ენაშიც. შუა საუკუნეებში ალბანელებმა თავი ისახელეს სამშობლოს თავისუფლებისათვის თურქი დამპყრობლების წინააღმდეგ ბრძოლით. ა. თურქ. ენაში ზოგადი ცნების აღმნიშვნელ სიტყვად იქცა. XVI ს-იდან თურქი მემატიანეები ა-ს უწოდებდნენ ქართველებსაც, რ-ებიც ძლიერ წინააღმდეგობას უწევდნენ თურქ დამპყრობლებს. მაგ., *ფეჩევი* 1548—49 ამბების თხრობისას წერს: „ქართველ არნაბუდთაგან რამდენიმე ათასი წყეული მოულოდნელად დაესხა თავს არზრუმის ბეგლარბეგს მუსა-ფაშას, მოკლა იგი და კიდევ ბევრი ისლამის სარწმუნოებისათვის მებრძოლი გმირი გაუყენა სამარადისო ბედნიერების (სამოთხის) გზას"; 2. ა-ს ქართლში უწოდებდნენ კერპ, თავნება, ჯიუტ კაცს.

*წყარო:* იბრაჰიმ ფეჩევის ცნობები საქართველოსა და კავკასიის შესახებ, ს. ჯიქიას გამოც., თბ., 1964.

*ლიტ.:* Чочиев В. Г., К толкованию термина «арнавут» (по поводу одной ошибки Хаммера), «აღმოსავლური ფილოლოგია», 1972, [ტ.] 2. *ვ. ჩოჩიევი.*

**არნდტი** (Arndt) ერნსტ მორიც (26. XII. 1769, შორიცი, კ. რიუგენი, — 29. 1. 1860, ბონი), გერმ. პოეტი, ისტორიკოსი და პუბლიცისტი, ე. წ. ანტინაპოლეონისტური განმათ. ომების ლიტ-რის წარმომადგენელი. სწავლობდა გრაიფსვალდისა და იენის უნ-ტებში. იყო გრაიფსვალდის უნ-ტის პრივატ-დოცენტი (1800) და პროფესორი (1806). 1803 გამოაქვეყნა „ბატონყმობის ისტორია პომერანიასა და რიუგენში" (ბატონყმობის წინააღმდეგ მიმართული ფრიად მნიშვნელოვანი პროპაგანდისტული თხზ.). *ნაპოლეონ I-ის* მიერ პრუსიის დამარცხების ჟამს გამოაქვეყნა ფილოს.-პუბლიც. თხზ. „ეპოქის სული" (ტ. 1—4, 1806—18), რ-შიც გმობდა ნაპოლეონის დამპყრობლურ პოლიტიკას გერმანიაში, ბრძოლისკენ უხმობდა გერმანელებს. ნაპოლეონის მთავრობის მიერ დევნილი ა. ემიგრანტად ცხოვრობდა შვეციაში (1806—10), შემდეგ პეტერბურგში (1812). 1813 დამდეგს ა. დაბრუნდა გერმანიაში, სადაც გამოაქვეყნა პუბლიც. თხზ. „კატეხიზმო გერმანელი მებრძოლისა და ჯარისკაცისათვის" და პატრ. ლექსები, რ-თაგან ზოგიერთი ხალხურ სიმღერად იქცა (მაგ., „ღმერთი,


ე. მ. არნდტი.


ბ. არნიმი.


ლ. ა. არნიმი.



არომატული ნაერთები.

რომელმაც შექმნა რკინა"). ა-ის თხზულებებმა და ლექსებმა ხელი შეუწყვეს გერმ. ხალხში პატრ. გრძნობებისა და ეროვნ. შეგნების გაღვიძებას, მაგრამ ამავე დროს ა-ის პატრიოტიზმი გადაიზარდა ნაციონალიზმში, ფრანგთმოძულეობაში და საფრ. დიდი რევოლუციის დემოკრ. ტენდენციების დაგმობაში. 1848 აირჩიეს ფრანკფურტის ეროვნ. კრების დეპუტატად.

*თხზ.*: Werke, Bd. 1—7, Lpz., 1892—1902.

*ლიტ.*: Энгельс Ф., Эрнст Мориц Арндт, წგნ.: Маркс К. и Энгельс Ф., Из ранних произведений, М., 1956.

**არნედო ალვარესი** (Arnedo Alvarez) ხერონიმო (დ. 14. X. 1897, სან-ნიკოლასი), არგენტინის მუშათა და კომუნისტური მოძრაობის მოღვაწე. დაიბადა მუშის ოჯახში. 1913—33 სოფლად მოჯამაგირეობდა, იყო სამაცივრო მრეწვ. მუშა, ნავსადგურის მტვირთავი. 1925 შევიდა არგენტ. კომპარტიაში. 1930-მდე მუშაობდა ძირეულ პარტ. და პროფ. ორგანიზაციებში. 1930—31 იყო დაპატიმრებული, გაათავისუფლეს საზოგადოებრიობის მოთხოვნით. 1933-იდან ა. არგენტ. კომპარტიის ცკ წევრია. 1935—37 ხელმძღვანელობდა ბუენოს-აირესის კომ. პარტ. ორგანიზაციას. 1938-იდან აკპ ცკ-ის აღმასრ. კომიტეტის წევრი და გენ. მდივანი.

**არნემი** (Arnhem), ქალაქი და ნავსადგური ნიდერლანდში, მდ. რაინზე. გელდერლანდის პროვ. ადმ. ცენტრი. 132 ათ. მცხ. (1970). წყლის გზებისა (არხები) და სარკინიგზო კვანძი. საფეიქრო მრეწვ. ცენტრი. ა-შია ქვეყნის ერთ-ერთი უდიდესი საწარმო, სადაც ამზადებენ ხელოვნურ და სინთეზურ ბოჭკოს და მათ ნაწარმს. ტყავის, ქიმ., ფარმაცევტული მრეწვ., მანქანათმშ., კალის გამოდნობა (იმპორტული მადნისაგან).

**არნემლენდი** (Arnhemland), ნახევარკუნძული ავსტრალიის ჩრდ. ნაწილში, ტიმორის ზღვასა და კარპენტარიის ყურეს შორის. წარმოადგენს 180 — 400 *მ* სიმაღლის ბორცვიან პლატოს. აგებულია მეზოზ. ქვიშაქვებით. ნაპირები შეჭრილ-შემოჭრილია. მდინარეთა ხეობების გასწვრივ ნოტიო სუბეკვატორული ტყეებია, მთის მასივებზე—ევკალიპტის ტყე და სავანა. ურან-რადიუმის მადნის საბადო. ნავსადგური — დარვინი.

**არნიმი** (Arnim) ბეტინა (ელიზაბეთ) ფონ (4. IV. 1785, მაინის ფრანკფურტი, — 20. I. 1859, ბერლინი), გერმ. მწერალი, რომანტიკოსი. ლ. *არნიმის* ცოლი და კ. *ბრენტანოს* და. 22 წლისას მიმოწერა ჰქონდა 60 წლის გოეთესთან, რ-ის გარდაცვალების შემდეგ გამოსცა სამტომიანი წიგნი „გოეთეს მიმოწერა ბავშვთან" (1835). 40-იან წწ. ლიბერ. იდეებით გატაცებულმა ა-მა დაწერა თხზ. „ეს წიგნი ეკუთვნის მეფეს" (1843), რ-იც შეიცავს რელიგიის სერიოზულ კრიტიკას და სინდისის თავისუფლების მოთხოვნას. ა-ს ეკუთვნის აგრეთვე „კლემენს ბრენტანოს გაზაფხულის გვირგვინი" (1844), „საუბრები დემონებთან" (1852) და სხვ.

**არნიმი** (Arnim) ლუდვიგ ახიმ ფონ (26. I. 1781, ბერლინი, — 21. I. 1831, ვიპერსდორფი), გერმ. მწერალი, რომანტიკოსთა ჰაიდელბერგის წრის ერთ-ერთი ფუძემდებელი. კ. ბრენტანოსთან ერთად ა-მა შეკრიბა, დაამუშავა და გამოსცა გერმ. ხალხურ სიმღერათა სამტომეული „ყმაწვილის ჯადოსნური საყვირი" (1806—08). მასვე ეკუთვნის რომანი „გრაფის ქალ დოლორესის სიღარიბე, სიმდიდრე, დანაშაული და მონანიება" (ტ. 1—2, 1810), დაუმთავრებელი ისტ. რომანი „გვირგვინის მცველნი" (ტ. 1—2, 1817—54), ნოველები „იზაბელა ეგვიპტელი" (1812), „შმაგი ინვალიდი რატონოს ფორტზე" (1818). ა-ის თხზულებებში განდიდებულია ფეოდ. წარსული; ზოგ მათგანში რეალისტური ასახვის ტენდენციაც შეიმჩნევა. ა. პიესებსაც წერდა.

**არნო** (Arnaud) ანტუან (1612—1694), ფრანგი ღვთისმეტყველი და ფილოსოფოსი, *დეკარტის* მიმდევარი, *იანსენიზმის* ერთ-ერთი მოთავე. მკაცრად აკრიტიკებდა იეზუიტებს. განსაკუთრებით ცნობილია როგორც ავტორი (პ. ნიკოლთან ერთად) ე. წ. პორ-როიალის ლოგიკისა, რ-შიც დეკარტის ფილოს. თვალსაზრისითაა დალაგებული დედუქციური ლოგიკა და მოცემულია ლოგიკის სქოლასტ. ინტერპრეტაციის კრიტიკა. ა. მრავალი თეოლ. და ფილოს. შრომის ავტორიცაა. ცნობილია მისი პოლემიკა *მალბრანშთან*.

**არნო** (Arnaud) ანტუან (1831—1885), ფრანგი რევოლუციონერი. 1871 პარიზის კომუნის მოღვაწე. რკინიგზის მოსამსახურე, ჟურნალისტი. I ინტერნაციონალის წევრი, ახლოს იდგა ბლანკისტებთან მონაწილეობდა 1870 წ. 31 ოქტ. აჯანყებაში, რ-იც მიმართული იყო ლ. ჟ. *ტროშიუს* და ჟ. *ფავრის* რეაქციული მთავრობის წინააღმდეგ. 1871 წ. 26 მარტს აირჩიეს კომუნის წევრად, იყო ეროვნ. გვარდიის ცკ-ის ერთ-ერთი ორგანიზატორი, კომუნის ერთ-ერთი მდივანი; საგარეო ურთიერთობათა კომისიის, საზ. სამსახურის კომისიის, საზ. ხსნის კომიტეტის წევრი. ხელი მოაწერა დეკრეტს კონტრრევ. გაზეთების დახურვის შესახებ. იყო ა. *ტიერის* კონტრრევ. ჯარების წინააღმდეგ ბრძოლის ერთ-ერთი ორგანიზატორი. კომუნის ჩახშობის შემდეგ იმყოფებოდა ემიგრაციაში, ჯერ ბელგიაში, შემდეგ ინგლისში. გამოვიდა I ინტერნაციონალიდან გენ. საბჭოს ნიუ-იორკში გადასვლის გადაწყვეტილების მიღებასთან დაკავშირებით. 1880 ამნისტიის შემდეგ დაბრუნდა საფრანგეთში. *რ. სიკინჭილაშვილი.*

**არნო** (Arno), მდინარე იტალიაში. სიგრძე 248 *კმ*, აუზის ფართ. 8, 5 ათ. *კმ²*. სათავე აქვს ტოსკანა-ემილიის აპენინებში, უერთდება ლიგურიის ზღვას. წყლის საშ. ხარჯი 138 *მ³/წმ*. წყალდიდობა იცის გაზაფხულზე და შემოდგომა-ზამთარში. 1966 ნოემბერში მდინარის დონემ 11 *მ*-ით აიწია და ქ. ფლორენციის დიდი ნაწილი დატბორა. სანაოსნო ქ. პონტედერიდან ქ. პიზამდე, საიდანაც ზღვამდე გაყვანილია სანაოსნო არხი.

**არნოლდ ბრეშიელი**, არნალდო ბრეშიელი (ლათ. Arnoldus de Brixia; იტალ.: Arnaldo da Brescia) (XI ს. დამლევი ან XII-ის დამდეგი, ბრეშია, — 18. VI. 1155, რომი), იტალიელი პოლიტ. მოღვაწე, პაპობისა და კათოლ. ეკლესიის მოწინააღმდეგე. *აბელარის* მოწაფე. იტალიაში დაბრუნების შემდეგ დაიწყო ბრძოლა საეკლესიო რეფორმისათვის. ა. ბ. გმობდა კათოლ. სამღვდელოების გახრწნილებას, მოითხოვდა სამღვდელოებას ჩამორთმეოდა მიწები, ქონება და საერო ხელისუფლება, ეკლესია დაჰბრუნებოდა „მოციქულთა დროინდელ" სიღატაკესა და განდეგილობას. ა. ბ-ის მოთხოვნები ასახავდა შუა საუკ. ბიურგერობის მისწრაფებებს. 1139 პაპმა ინოკენტი II-მ ა. ბ-ს განდევნა და სამუდამო დადუმება მიუსაჯა. ინოკენტი II-ის სიკვდილის შემდეგ ა. ბ. 1145 ჩავიდა რომში, სადაც ორი წლით ადრე (1143) მოხდა საკომუნო რევოლუცია. ა. ბ. მიემხრო კომუნას, მკვეთრად გაილაშქრა პაპის კურიის წინააღმდეგ.

ა. ბ-მა დიდი გავლენა მოიპოვა რომის კომუნაზე და, მიუხედავად რომის პაპის ევგენი III-ის მიერ ა. ბ-ისა და მისი მიმდევრების განკვეთისა (15. VII. 1148) იგი დარჩა რომში სენატის მფარველობის ქვეშ. რომზე და სენატზე პაპ ადრიანე IV-ის ინტერდიქტის გავრცელების შემდეგ ა. ბ. იძულებული გახდა კამპანიაში გაქცეულიყო (1155). თანახმად პაპისათვის მიცემული პირობისა, იტალიაში მყოფმა იმპერატორმა *ფრიდრიხ I ბარბაროსამ* ბრძანა ა. ბ-ის შეპყრობა და პაპისათვის გადაცემა. ა. ბ. ჩამოახრჩვეს, ა. ბ-ის მომხრეები — არნოლდისტები შეუერთდნენ *ვალდენსებს*. *გ. ჟორდანია.*

**არნოლდი** (Arnold) ვალტერ (დ. 27. VIII. 1909, ლაიფციგი), გერმანელი მოქანდაკე (გდრ.). გერმ. (ბერლინის) სამხატვრო აკად. ნამდვ. წ. (1952), გდრ ეროვნული პრემიის ლაურეატი (1952, 1959). გდრ. მხატვართა კავშირის თავ-რე (1959—64). სწავლობდა ლაიფციგის სამხატვრო-სახელოსნო სკოლაში (1928 — 32). 1946-იდან პროფესორია. მუშაობს დრეზდენში. ა. გდრ-ის ერთ-ერთი თვალსაჩინო რეალისტი მხატვარია. მისი ნამუშევრებია: „ახალგაზრდობა გდრ-ის მშენებელი" (1951, ანენშულე, კარლ-მარქს-შტადტი), ე. ტელმანის ძეგლი ვაიმარში (1958), ვ. ულბრიხტის პორტრეტი (1959) — ყველა ბრინჯაო.

**არნოლდი** (Arnold) მეთიუ (24. XII. 1822, ლეილჰემი, — 15. IV. 1888, ლივერპული), ინგლისელი პოეტი, პუბლიცისტი და ლიტ-რის კრიტიკოსი. პოემებში „კრომველი" (1843), „ემპედოკლე ეტნაზე" (1852), ლექსების კრებულში „გზააბნეული მოქეიფე" (1849), აგრეთვე კრიტ. ნაწერებში „ჰომეროსის თარგმნის შესახებ" (1861), „კრიტიკული ესეები" (I—II სერია, 1865, 1888), „კულტურა და ანარქია" (1869) და სხვ. ა. ილაშქრებს ე. წ. ვიქტორიანული ეპოქის მეშჩანური სულისკვეთების წინააღმდეგ და ჰუმანიტარული კულტურის განვითარება-განმტკიცების აუცილებლობას ასაბუთებს.

**არნოლდი** (Arnold) ჰენრი ჰარლი (25. VI. 1886 — 15. I. 1950), ამერიკელი სამხედრო მოღვაწე და თეორეტიკოსი, არმიის გენერალი (1944). დაამთავრა სამხ. აკად. და 1911-იდან დაიწყო სამსახური სამხ. ავიაციაში სამეთაურო და საშტაბო თანამდებობებზე, 1942 თებერვლიდან 1946 თებერვლამდე სარდლობდა სამხ.-საჰაერო ძალებს. ა-ის ძირითადი შრომები მიეძღვნა საჰაერო ბრძოლის თეორიასა და ომში სამხ.-საჰაერო ძალების ოპერატიული გამოყენების საკითხებს.

**არნოლფო დი კამბიო** (Arnolfo di Cambio) (დაახლ. 1245, კოლედი-ველ-დ'ელსა, ტოსკანა, — 1310-მდე, ფლორენცია), იტალიელი მოქანდაკე და არქიტექტორი. ნ. *პიზანოს* მოწაფე. დიდი როლი ითამაშა XIII ს. იტალ. მხატვრული კულტ. განვითარებაში. როგორც მოქანდაკე იგი *პროტორენესანსის* წარმომადგენელია; მისი ქანდაკება კარგავს არქიტ. დამხმარე როლის მნიშვნელობას და დამოუკიდებლობას იძენს. საყურადღებო სკულპტურული ნამუშევრებია კარდინალ ანიბალდის საფლავი (სან-ჯოვანი ინ ლატერანოს ეკლესია რომში, 1276), კარდინალ დე ბრეის საფლავი (სან-დომენიკოს ეკლესია ორვიეტოში, 1282), ფიგურები შადრევნისათვის (უმბრიის ეროვნ. გალერეა პერუჯაში, 1281) და ფლორენციის ტაძრის ფასადისათვის („მიძინება", „წმ. რეპარატა", დაახლ. 1300, ამჟამად მუზეუმებშია, — ყველა მარმარილო). ა. დი კ. არქიტ. ნამუშევრებში (სანტა-კროჩეს ეკლესია და პალაცო ვეკიო ფლორენციაში, XIII ს. ბოლო) იტალ. გოტიკის ტიპობრივ წარმომადგენლად გვევლინება. 1296 დაიწყო, მაგრამ ვერ დაამთავრა ფლორენციის საკრებულო ტაძრის სანტა-მარია-დელ-ფიორეს მშენებლობა.

**არნუ** (Arnould) შარლ ოგიუსტ ემილ არტიურ (17. IV. 1833, დიჟონი, — 1895, პარიზი), ფრანგი პოლიტ. მოღვაწე, მწერალი და ჟურნალისტი. თანამშრომლობდა 60-იანი წლების დემოკრ. გაზეთებში. პარიზის კომუნის წევრი 1871-იდან, ემხრობოდა პრუდონისტებს. მონაწილეობდა კომუნის საგარეო ურთიერთობათა, სა-

სურსათთა და განათლების კომისიების მუშაობაში. კომუნის დამარცხების შემდეგ იყო ემიგრანტად შვეიცარიაში, შემდეგ ბრაზილიაში, სადაც ანარქისტულ პრესაში თანამშრომლობდა. 1878 ბრიუსელში გამოიცა ა-ს სამტომიანი წიგნი „პარიზის კომუნის სახალხო და საპარლამენტო ისტორია“. 1880 ამნისტიის შემდეგ დაბრუნდა საფრანგეთში და ეწეოდა ლიტ. მოღვაწეობას. *რ. სიკინჭალაშვილი.*

**„არ ნუვო“** (ფრანგ. art nouveau — ახ. ხელოვნება), „მოდერნის“ სტილის სახელწოდება მსოფლიოს მრავალ ქვეყანაში (ბელგია, საფრ., ინგლისი, აშშ და სხვ.). (იხ. *„მოდერნი“*, *„იუგენდსტილი“*).

**არნშტადტი** (Arnstadt), ქალაქი გდრ-ში (ერფურტის ოლქი), მდ. გერაზე. 27,4 ათ. მცხ. (1970). მანქანათმშ., რადიომოწყობილობისა და ინსტრუმენტების წარმოება. ტყავ-ფეხსაცმლის, ხის დასამუშ. მრეწველობა. ა. ცნობილია 704-იდან. მნიშვნელოვანი არქიტ. ძეგლებია: ღვთისმშობლის ეკლესია (XIII ს.), რატუშა (1583 — 85), ახალი სასახლე (1728—32) თოჯინებისა და ფლამანდ. შპალერის კოლექციებით.

**არნშტამი** ლეო ოსკარის ძე [დ. 2 (15). I. 1905, დნეპროპეტროვსკი], საბჭ. კინორეჟისორი და კინოდრამატურგი; რსფსრ. სახ. არტისტი (1969). დაამთავრა ლენინგრ. კონსერვატორია (1923). მუშაობდა მეიერხოლდის სახ. თეატრში მუს. განყბის გამგედ. კინოში მუშაობა დაიწყო 1929. დადგა ფილმები: „მეგობარი ქალები“ (1936), „მეგობრები“ (1938), „ზოია“ (1944; სსრკ სახელმწ. პრემია, 1946), „გლინკა“ (1947, სსრკ სახელმწ. პრემია, 1947), „ისტორიის გაკვეთილი“ (1957), „ხუთი დღე — ხუთი ღამე“ (1961, გდრ-სსრკ ერთობლივი ნაწარმოები), „სოფიო პეროვსკაია“ (1968). დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის“ ორდენით.

**არომენეზი,** იხ. *არომორფოზი.*

**არომატული მცენარეები,** სურნელოვანი *ეთერზეთოვანი მცენარეები.* ა. მ. ან მათი ცალკეული ორგანო (ყვავილი, თესლი, ნაყოფი, ფოთოლი და სხვ.) შეიცავს ეთეროვან ზეთებს, რ-თაც მრეწველობასა და მედიცინაში იყენებენ.

**არომატული ნაერთები** (ბერძნ. arōma — კეთილსურნელება), ორგანული ციკლური ნაერთების კლასი. სახელწ. მიიღო იმასთან დაკავშირებით, რომ ამ ნაერთების პირველად აღმოჩენილი და შესწავლილი წარმომადგენლები სასიამოვნო სუნით ხასიათდებოდა. ბენზოლისა და მისი ჰომოლოგების (ტოლუოლი, ეთილბენზოლი (I) და სხვ.) გარდა, ა. ნ-ს განეკუთვნება მონო-, ბი- და პოლიციკლური ნაერთები, მათ შორის ნაფთალინის (II) ტიპის კონდენსირებულბირთვიანი სისტემები და მათი მრავალრიცხოვანი წარმოებულები. ა. ნ-ის თავისებურება ყველაზე რელიეფურად ბენზოლის მოლეკულაში მჟღავნდება. ბენზოლი ფორმალურად 3 ორმაგ ბმას შეიცავს და ამ ნიშნის მიხედვით უჯერი ნაერთის თვისებები უნდა ჰქონდეს. მაგრამ ის და სხვა ა. ნ. მკვეთრად განსხვავდებიან უჯერი ნაერთებისაგან და თავისი თვისებებით უფრო ნაჯერ ნაერთებს მოგვაგონებენ. მაგ., ჰალოგენები, სხვა ელექტროფილური რეაგენტების მსგავსად ადვილად ურთიერთმოქმედებენ ბენზოლთან და შეერთების ნაცვლად, რაც დამახასიათებელია უჯერი ნაერთებისათვის, იძლევიან ჩანაცვლების პროდუქტებს: $C_6H_6 + Br_2 \rightarrow C_6H_5Br + HBr$. გარკვეულ პირობებში ბენზოლი იერთებს წყალბადის 3 მოლეკულას, რის შედეგადაც მიიღება ციკლოჰექსანი. ბენზოლის მოლეკულაში ნახშირბადატომებს შორის მანძილი (1,39Å) მარტივი (1,54Å) და ორმაგი (1,34Å) ბმების მანძილების შუალედურია. ბენზოლისა და სხვა ა. ნ-თვის დამახასიათებელია სტაბილურობა, რაც გამოწვეულია მოლეკულაში ელექტრონების დელოკალიზაციით, რ-თა რიცხვი უნდა იყოს $4n+2$. ($n=1, 2...$). მაგ., ციკლობუტადიენი და ციკლოოქტატეტრაენი არომატულ ნაერთებს არ წარმოადგენენ მიუხედავად იმისა, რომ მათ მოლეკულაში ფორმალურად ორმაგი და ცალმაგი ბმების ისეთივე მონაცვლეობაა, როგორც ბენზოლის მოლეკულაში. ა. ნ-ის ბირთვებისათვის დამახასიათებელია კომპლანარობა. ა. ნ-ის მსგავს თვისებებს ამჟღავნებს ზოგიერთი ჰეტეროციკლური ნაერთი — ფურანი, თიოფენი, პიროლი და სხვ. ეს ჰეტეროციკლური ნაერთები ბენზოლის ელექტრონულ ანალოგებს წარმოადგენენ. კვანტური მექან. მიახლოებითი გაანგარიშების მეთოდების გამოყენება, რ-იც ამყარებს კავშირს ელექტრონების დელოკალიზაციასა და არომატულ ბუნებას შორის, შესაძლებელს ხდის საკმაო სიზუსტით ვივარაუდოთ არომატული ბუნების არსებობა ყველა იმ მოლეკულაში, რ-ებშიც სტერეოქიმ. პირობები, სათანადო ელექტრონული ორბიტალები და ელექტრონების რიცხვი საშუალებას იძლევა ციკლებში მათი დელოკალიზაციისათვის. მართლაც, თეორ. წინასწარმეტყველებათა შესაბამისად დადასტურებულია, რომ დიციკლოპენტადიენილრკინა ანუ *ფეროცენი,* ციკლოპენტადიენილის ანიონი (III) და სხვ. მკვეთრად გამოხატულ არომატულ ბუნებას ამჟღავნებენ. ა. ნ. ძირითადად ქვანახშირის დაკოქსვის პროდუქტისაგან და ნავთობის თერმული დამუშავებით — კრეკინგით ან პიროლიზით მიიღება. სინთეზურად ბენზოლის ჰომოლოგებს უმთავრესად ფრიდელ-კრაფტსისა და ვიურც-ფიტიგის რეაქციების შემწეობით ღებულობენ. არომატული თვისებები ზოგიერთ არაორგ. ნაერთსაც ახასიათებს, მაგ., ბორაზოლს, ფოსფონიტრილქლორიდს (IV). ა. ნ-ს დიდი გამოყენება აქვს ქიმ. მრეწველობაში, სოფ. მეურნეობასა და მედიც. მთელ რიგ დარგებში. ა. ნ ზოგიერთი უაღრესად ძვირფასი მონომერის, პლასტმასების, ქიმ. ბოჭკოების და სხვ. მისაღები ძირითადი ნედლეულია, მათ დიდი რაოდენობით იყენებენ საღებრების წარმოებაში, სხვადასხვა ბიოლოგიურად აქტიურ ნივთიერებათა სინთეზისათვის და სხვ.

*ლიტ.*: Неницеску К. Д., Органическая химия, пер. с румын., т. 1—2, М., 1962—63.

**არომატული ნახშირწყალბადები,** ორგანული ნაერთები, რ-თა შედგენილობაში შედის ბენზოლის ერთი ან რამდენიმე ბირთვი. ა. ნ-ის ყველაზე მარტივი და უმნიშვნელოვანესი წარმომადგენელია *ბენზოლი* (I) და მისი ჰომოლოგები: მეთილბენზოლი ანუ *ტოლუოლი* (II), ქსილოლი, *სტიროლი* (III). ა. ნ-ს განეკუთვნება ისეთი ნაერთები, რ-ებშიც უშუალოდ ერთმანეთთანაა დაკავშირებული ბენზოლის ორი ან მეტი ბირთვი, მაგ., *დიფენილი* $C_6H_5-C_6H_5$. ა. ნ-ა აგრეთვე ბენზოლის კონდენსირებულბირთვებიანი ნაერთები: *ნაფთალინი* (IV), *ანთრაცენი* და სხვ.

ა. ნ-ს ძირითადად ქვანახშირის დაკოქსვის პროდუქტებისაგან ღებულობენ. მათი მიღება შეიძლება აგრეთვე ნავთობის ცხიმოვანი რიგის ნახშირწყალბადებისაგან. თავისი თვისებებით ა. ნ. ძლიერ განსხვავდებიან უჯერი ალიციკლური ნაერთებისაგან და მათ ორგ. ნაერთების დამოუკიდებელ, ცალკე კლასად გამოყოფენ (იხ. *არომატული ნაერთები*). ა. ნ-ს იყენებენ საწყის პროდუქტებად საღებრების, სამკურნ. პრეპარატების, პოლიმერული მასალებისა და სხვ. წარმოებაში.

**არომორფოზი** (ბერძნ. airō — ვწევ, ვამაღლებ და morphōsis — ფორმის ცვლილება), ა რ ო გ ე ნ ე ზ ი, ევოლ. პროგრესის მთავარი გზა, რ-იც ხორციელდება ორგანიზმის აღნაგობისა და ფუნქციების უნივერსალური ადაპტიური გარდაქმნებით, რაც ხელსაყრელია მრავალგვარ გარემოს პირობებისადმი ადაპტაციის დონის გაზრდისათვის. ტერმ. „ა.“ შემოიღო აკად. ა. სევერცოვმა. ა-ის შედეგად რთულდება ცხოველისა თუ მცენარის ორგანიზაცია, იზრდება გარემოსადმი ადაპტაციის უნარი და დიდდება მათი გავრცელების *არეალი.* ა-ის მაგალითია ხერხემლიანთა ევოლუციაში გულის ოთხსაკნიანობის, ძუძუმწოვრებში — დიაფრაგმული სუნთქვისა და ფილტვების ალვეოლური აგებულების წარმოქმნა, ცოცხლადშობის განვითარება; მცენარეებში — გამტარი სისტემის წარმოშობა და სხვ.

**არომუნები,** ც ი ნ ც ა რ ე ბ ი, მ ა კ ე დ ო ნ ე ლ ი რ უ მ ი ნ ე ლ ე ბ ი, კ უ ც ო ვ ლ ა ხ ე ბ ი (ალბანეთში ვ ლ ე ხ ე ბ ი), რუმინელების მონათესავე ხალხი. ცალკეულ ჯგუფებად ცხოვრობენ იუგოსლავიაში, ალბანეთსა და საბერძნეთში. საერთო რაოდენობა 220 ათ. აღემატება (1970, შეფასება). ლაპარაკობენ რუმ. ენის არომუნულ დიალექტზე (იხ. *რომანული ენები*). რელიგია — მართლმადიდებლობა, მცირე ნაწილი (ალბანეთში მცხ.) ისლამის მიმდევარია. უმრავლესობა მისდევს სოფ. მეურნეობას, ნაწილი კი ქალაქებში ცხოვრობს.

**არონი** (ებრ. ა ჰ ა რ ო ნ), ბიბლ. პერსონაჟი. *მოსეს* უფროსი ძმა და თანამდგომი, ძველ ებრაელთა პირველი უზენაესი ქურუმი. სინას მთაზე მოსეს ყოფნის დროს ა. განუდგა ღმერთს (*იაჰვეს*) და „ოქროს კერპის“ კულტი აღადგინა.

**არონი** (Aron) რეიმონ (დ. 14. III. 1905, პარიზი), ფრანგი სოციოლოგი, ლიბერალური ბურჟ. მარჯვენა ფრთის იდეოლოგი, წინააღმდეგობის მოძრაობის მონაწილე. 1947-იდან გაზეთ „ფიგაროს“ პოლიტ. რედაქტორი და მიმომხილველი. 1963-იდან მორალური და პოლიტიკური მეცნ. აკად. წევრი. 1956-იდან ხელმძღვანელობს სორბონის უნ-ტის სოციოლ. კათედრას. რელატივისტი და პრეზენტისტი. ა. არის „ერთიანი ინდუსტრ. საზ-ბის“ თეორიის ერთ-ერთი შემქმნელი. ერთი პერიოდის ნაშრომებში ა. ცნობს მარქსის უდიდეს წვლილს საზ. მეცნიერებაში, ამავე დროს ცდილობს დაამტკიცოს თითქოს თანამედროვე პირობებისათვის მარქსიზმი მოძველებულია. ბოლო პერიოდის ნაშრომებში, მაგ., წიგნში „პროგრესში გაწბილება“ (1969), ქადაგებს უიმედობას და ამტკიცებს, რომ თანამედროვე საზ-ბას არ შეუძლია გადაჭრას ცხოვრების მწვავე პრობლემები, გამოიყენოს ტექ. პროგრესი ადამიანთა სასარგებლოდ. უარყოფს მუშათა კლასის განმათავისუფლებელ როლს. ბოლო წლებში ემხრობა მშვიდობიანი თანაარსებობის იდეას.

**არპადები,** ა რ პ ა დ ი ს ძ ე ნ ი, უნგრეთის მთავართა (889—1000), შემდეგ მეფეთა (1000—1301) დინასტია. დააარსა არპადმა (Arpàd) (889—907).

**არპაჩია,** ენეოლითის ხანის (ძვ. წ. V ათასწლ.) ნამოსახლარი ერაყში, ქ. მოსულის ჩრდ-ით. მდ. ტიგრის მარცხ. ნაპირზე. მოსახლ. მისდევდა მიწათმოქმედებასა და მეცხოველეობას, ცხოვრობდნენ ალიზის სახლებში, რ-ებსაც ზოგჯერ ქვის საძირკველი ჰქონდა. ქუჩები მოკირწყლული იყო. გათხრების დროს აღმოჩენილია ხორბლის, ქერისა და ასლის მარცვლეული, ქვის თოხები, კაჟის ნამგლის ჩასართები, მეთუნის სახლი-სახელოსნო და ქურები, ოვალური ან მრგვალი (დიამეტრი 4—6,5 *მ*) ნაგებობანი — ე. წ. თოლოსები (შესაძლებელია, რიტუალური დანიშნულებისა), პოლიქრომული კერამიკა, ქალისა და სხვადასხვა ცხოველთა ტერაკოტის მცირე ქანდაკებები, სამკაულები, ამულეტები და სხვ. ნაპოვნია სპილენძის ცული.

ა. ასახავს ჩრდ. მესოპოტამიისათვის


I

$CH_3$


II

$CH=CH_2$


III


IV

არომატული ნახშირწყალბადები.

**არპადები**

მ თ ა ვ რ ე ბ ი

| | |
|---|---|
| არპადი | 889/907 |
| ჟოლტი | 907/947 |
| ვალი | 947/952 |
| ტაქშონი | 952/972 |
| გეზა | 972/997 |
| იშტვანი 1000-იდან მეფე იშტვან I წმიდა | 997/1038 |

მ ე ფ ე ე ბ ი

| | |
|---|---|
| პეტერ I | 1038/41 და 1044/46 |
| აბა შამუელი | 1041/44 |
| ანდრაშ I | 1046/60 |
| ბელა I | 1060/63 |
| შალამონი | 1063/74 |
| გეზა I | 1074/77 |
| ლასლო I წმიდა | 1077/95 |
| კალმანი (მწიგნობარი) | 1095/1116 |
| იშტვან II | 1116/31 |
| ბელა II | 1131/41 |
| გეზა | 1141/62 |
| იშტვან III | 1162/72 |
| ბელა III | 1172/96 |
| იმრე | 1196/1204 |
| ლასლო III | 1204/05 |
| ანდრაშ II | 1205/35 |
| ბელა IV | 1235/70 |
| იშტვან V | 1270/72 |
| ლასლო IV (კუნი) | 1272/90 |
| ანდრაშ III | 1290/1301 |

დამახასიათებელ კულტურათა თანამიმდევრულ ცვლას. ქვედა ფენები განეკუთვნება თელ-ჰალაფის, ხოლო ზედა — ელობეიდის კულტურას.

*ლიტ.*: Чайлд Г., Древнейший Восток в свете новых раскопок, пер. с англ., М., 1956.

**არპეჯიო**, ა რ პ ე ჯ ი ო, (იტალ. arpeggio — როგორც არფაზე), აკორდის ბგერების ტეხილი შესრულება აღმავალი ან დამავალი მიმართულებით. იყენებენ არფის, ფორტეპიანოსა და სხვა საკრავების დაკვრის დროს.


არპეჯიო.

**არპინუმი** (Arpinum), *ვოლსკების* ქალაქი იტალიაში (ლაციუმი) მდ. ლირისის ნაპირზე. ა. მდებარეობდა მაღლობზე, გარშემორტყმული იყო ციკლოპური კედლებით. ძვ. წ. 305 ა. რომაელებმა დაიპყრეს; ძვ. წ. 188 *მუნიციპიუმად* გამოცხადდა. ა. იყო *მარიუსის, ციცერონის* და აგრიპა მარკუს ვიფსანიუსის სამშობლო.

**არჟანსონი** (d'Argenson) რენე ლუი (18. X. 1694 — 26. I. 1757), ფრანგი სახელმწიფო მოღვაწე, ეკონომისტი, ბურჟ. ლიბერალიზმის ერთ-ერთი წინამორბედი. საგარეო საქმეთა მინისტრი იყო ლუდოვიკო XV-ის დროს, შემდეგ მთავრობას ოპოზიციაში ჩაუდგა. ა. თავის ნაშრომებში მოითხოვდა მთავრობის ძალაუფლების შეზღუდვას, საზ-ბის სამეურნეო ცხოვრებაში სახელმწიფოს ჩაურევლობას, პრივილ. ზედაფენების ლიკვიდაციას. გამოდიოდა მერკანტილიზმის წინააღმდეგ, იცავდა ვაჭრობის თავისუფლებას. ქვეყნის მეურნეობაში უპირატესობას მიწათმოქმედებას ანიჭებდა და ამტკიცებდა, რომ ხალხის კეთილდღეობა დამოკიდებულია კარგად მოწყობილ მიწათმოქმედებაზე, ხელოსნობასა და ჯანსაღ შინაგან ვაჭრობაზე. მისი შეხედულებები უახლოვდება *ფიზიოკრატების* იდეებს. ა-ის მთავარი ნაშრომია „ფიქრები საფრანგეთის მართვის წარსულსა და აწმყოზე" (1737, გამოიცა 1764).

*თხზ.*: Journal et mémoires, t. 1—9, P., 1859—67.

**არსაული** (ყოფ. გ ო გ ი რ დ წ ყ ა ლ ი), სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (პრიმორის სოფსაბჭო), შავი ზღვის ნაპირზე. ზ. დ. 80 *მ*, გუდაუთიდან 9 *კმ*. პრიმორის ვ. ი. ლენინის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა, მეციტრუსეობა). საშ. სკოლა სოფ. პრიმორში (2 *კმ*), ბ-კა.

**არსება**, იხ. სტ. *არსება და მოვლენა*.

**არსება და მოვლენა**, ფილოსოფიური კატეგორიები, რ-ებშიც გამოთქმულია საგანთა უზოგადესი კავშირები. არსების კატეგორიაში ასახულია საგნის რაობა, საგნის ძირითადი თვისებების, მხარეების, აუცილებელი კავშირებისა და მიმართებათა ერთობლიობა. მოვლენის კატეგორია მოიცავს საგნის იმ თვისებებსა და მხარეებს, რ-ებიც საფუძველდებულია, განსაზღვრულია არსებით და რ-ებშიც არსება ამჟღავნებს თავის თავს. არსება ერთმანეთისაგან განსხვავებული მოვლენების იგივეობრივი, შედარებით მყარი, ზოგადი, ერთნაირი ძირია. მოვლენა უშუალოდ, გრძნობადს ცდაში ეძლევა ადამიანს. ამ აზრით ის საგანთა გარეგან, ზედაპირულ თვისებებსა და მიმართებებს გამოხატავს. არსება დაფარულია მოვლენაში, ის უშუალოდ არ ეძლევა ცნობიერებას და შემეცნებაც სწორედ დაფარულის, სიღრმისეულის, არსების წვდომას გულისხმობს. ა-ის და მ-ის ეს განსხვავება განაპირობებს მეცნ. კვლევა-ძიების აუცილებლობას: „... ყოველი მეცნიერება კი ზედმეტი იქნებოდა, — აღნიშნავს კ. მარქსი,— თუ გამოვლინების ფორმა და საგანთა არსი უშუალოდ ერთმანეთს დაემთხვეოდნენ" (კაპიტალი, ტ. 3, ნაწ. 2, თბ., 1959, გვ. 445). მაგრამ ეს განსხვავება ჟრ ნიშნავს იმას, რომ ა. და მ. ერთმანეთისაგან მოწყვეტილია, ეს ორი კატეგორია გულისხმობს ერთმანეთს, ისინი ერთმანეთთან უწყვეტ დიალექტიკურ კავშირში არიან, „...არსებაა გვევლინება, მოვლენა არს·ებითია" (ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., თხზ., გამოც. მე-4, ტ. 38, გვ. 257). ამიტომ არსების შემეცნებისათვის მოვლენის შესწავლას გადამწყვეტი მნიშვნელობა ენიჭება. შემეცნების პირველ ეტაპზე — ცოცხალი განჭვრეტის საფეხურზე — ადამიანი აფიქსირებს ფაქტებს, აღწერს მოვლენათა თანაარსებობასა და თანამიმდევრობას, შემეცნების მეორე ეტაპზე — აბსტრ. აზროვნების საფეხურზე — ადამიანი გამოყოფს საგანთა ძირითად მხარეებს, ადგენს ამა თუ იმ მოვლენის წარმოშობის მიზეზებს, აყალიბებს ცნებებს, კანონებს, ქმნის მეცნ. თეორიას, რ-ის მიზანია არსების შემეცნება და ამით სინამდვილეზე გაბატონებისა და მოვლენათა მსვლელობის წინასწარხედვის მიღწევა. შემეცნების სვლა მოვლენათა სიღრმეში უსასრულო პროცესია. „ადამიანის აზრი,— წერს ვ. ლენინი, — უსასრულოდ ღრმავდება მოვლენიდან არსებისაკენ, ასე ვთქვათ, პირველი რიგის არსებიდან მეორე რიგის არსებისაკენ და ა. შ. დ ა უ ს რ უ ლ ე ბ ლ ა დ" (იქვე). შემეცნების წინსვლისას ცოდნა თავისუფლდება იმ სუბიექტური მომენტებისაგან, რ-ებიც თან ახლავს ცოცხალ განჭვრეტას.

ა.- და მ-ის ურთიერთმიმართების პრობლემა ერთ-ერთი უძველესი და ძირითადია ფილოს. ისტორიაში. ძვ. ბერძენი მატერიალისტების თვალსაზრისით, სამყაროს მრავალფეროვანი მოვლენების საფუძველი — არსება მატერ. საწყისია (წყალი, ჰაერი, ცეცხლი, ატომები და სხვ.). შემდგომში ამას დაუპირისპირდა იდეალიზმი, რ-ის უდიდესი წარმომადგენლის პლატონის აზრით, სამყაროს არსება გრძნობადი სინამდვილის მიღმა მდებარე იდეათა სამყაროა. არისტოტელემ გაილაშქრა ა-ის და მ-ის პლატონისეული გაგების წინააღმდეგ და შეეცადა ამ ორი კატეგორიის მჭიდრო ურთიერთკავშირში გააზრებას. ახალ ფილოსოფიაში ა-ის და მ-ის პრობლემაზე განსაკუთრებით დიდი გავლენა იქონია კანტის თვალსაზრისმა, რ-ის თანახმადაც, შემეცნებადია მხოლოდ *ფენომენთა*, მოვლენათა სამყარო, ხოლო არსება, *„ნივთი თავისთავად"* შემეცნებისათვის მიუწვდომელია. ჰეგელმა იდეალისტური დიალექტიკის საფუძველზე გადალახა კანტის *დუალიზმი* და აჩვენა ა-ის და მ-ის განუყრელი ურთიერთკავშირი. ა-ის და მ-ის ბუნების ჰეგელისეულმა გაგებამ, მიუხედავად იდეალისტური წანამძღვრებისა, დიდი როლი ითამაშა პრობლემის მეცნ. დიალექტ.-მატერიალ. გადაწყვეტისათვის. თანამედროვე ბურჟ. ფილოსოფიაში არსებობს ა-ის და მ-ის პრობლემის გადაწყვეტის რამდენიმე მზა ვარიანტი, მაგ., *ნეოპოზიტივიზმი* უარყოფს მოვლენათა სიღრმეში დაფარული არსების მოცემულობას, ხოლო იდეალიზმის ის ფრთა, რ-იც პლატონის ფილოს. თავისებური აღორძინებაა, აღიარებს იდეალურ არსებათა სამყაროს არსებობას მოვლენათა მიღმა და მისი წვდომის საშუალებად ინტუიციას მიიჩნევს.

*თ. ბუაჩიძე.*

**არსებითად განკუთრი წერტილი** ა ნ ა ლ ი ზ უ რ ი ფ უ ნ ქ ც ი ი ს ა, იხ. სტ. *განკუთრი წერტილები* მათემატიკაში.

**არსებითი სახელი**, სრულმნიშვნელობიანი სიტყვა; ატარებს საგნობრივ მნიშვნელობას—აღნიშნავს ს ა გ ა ნ ს ან მ ო ვ ლ ე ნ ა ს, საგნის ნაწილს, ან მოვლენათა მთელ ჯგუფს; მიუგებს კითხვებზე: „ვ ი ნ?" (ქალი, კაცი, მუშა, გიორგი), „რ ა?" (ცხენი, სახლი, სიცოცხლე, თბილისი). ა. ს. შეიძლება იყოს კ ო ნ კ რ ე ტ უ ლ ი ან ა ბ ს ტ რ ა ქ ტ უ ლ ი, ს ა ზ ო გ ა დ ო ან ს ა კ უ თ ა რ ი. ·სხვა სახელებთან ერთად იგი უპირისპირდება ერთი მხრით *ზმნებს*, მეორე მხრით — *უდეტრებს*. ა. ს-ის მორფოლ. ნიშნები სხვადასხვა ენაში სხვადასხვაგვარია; სინთეზურ ენებში იგი ხასიათდება სიტყვათცვალებისა და სიტყვაწარმოების დიდი უნარით. წინადადებაში ასრულებს მრავალგვარ სინტაქსურ ფუნქციას, რ-თაგან ძირითადია ქ ვ ე მ დ ე ბ ა რ ი ს ა და დ ა მ ა ტ ე ბ ი ს გამოხატვა. ქართ. ენაში ა. ს. იცვლება ბრუნვისა და რიცხვის მიხედვით; მრავალ ენაში მოეპოვება აგრეთვე სქესის ან გრამატ. კლასის კატეგორია. ზოგიერთ ენაში (მაგ., ჩინურში) ა. ს. ფორმაუცვლელია.

*ლიტ.*: შ ა ნ ი ძ ე ა., ქართული ენის გრამატიკის საფუძვლები, [ტ.] 1, თბ., 1973.

**არსებობა**, იხ. *საზოგადოებრივი ყოფიერება*.

**არსებობის თეორემა**, თეორემა მოცემული თვისების მქონე მათ ობიექტის არსებობის შესახებ. ისეთ თეორემას, რ-იც მიუთითებს, რომ მოცემული თვისებას მქონე მათ. ობიექტი არსებობს მხოლოდ ერთი, უწოდებენ ა რ ს ე ბ ო ბ ი ს ა დ ა ე რ თ ა დ ე რ თ ო ბ ი ს თეორემას. მაგ., $ax-b=0$ განტოლებისათვის, როცა $a\neq0$, არსებობს ერთადერთი ამონახსნი $x=b/a$, ხოლო თუ $a=0$ და $b=0$, მაშინ ამ განტოლებას უამრავი ამონახსნი ექნება. აღნიშნული ტიპის თეორემები გვხვდება მათ. ყველა დარგში. არსებობისა და ერთადერთობის თეორემები მნიშვნელოვან როლს ასრულებენ ალგებრულ, დიფერენციალურ, ინტეგრალურ განტოლებათა თეორიებში.

**არსენ I**, ა. დ ი დ ი, ა. ს ა ფ ა რ ე ლ ი [დაახლ. 820/830—877/887], ქართვ. საეკლესიო მოღვაწე და მწერალი. ცნობები მისი ბიოგრაფიიდან გიორგი მერჩულის „გრიგოლ ხანძთელის ცხოვრებამ" შემოინახა. ა. I, სამცხის დიდი ფეოდ. მირიანის ძე, 6 წლისა იყო, როცა გრიგოლ ხანძთელის მოწაფეებმა თეოდორემ და ქრისტეფორემ ხანძთის მონასტერში წაიყვანეს. იქ კარგი აღზრდა-განათლება მიიღო. მამამისმა საეკლ. კრების დაუკითხავად ქართლის კათალიკოსად დაადგინა. ქართლის ეპისკოპოსებმა მიიმხრეს მამფალი გუარამ დიდი, საეკლ. კრება მოიწვიეს და „მძლავრობით" დადგენილი კათალიკოსის წინააღმდეგ გაილაშქრეს, მაგრამ გრიგოლ ხანძთელს ა. I-თვის დაუჭერია მხარი და კრებას იგი კათალიკოსად დაუმტკიცებია. ა. I-ს მიეწერება პოლემიკური თხზ. „განყოფისათჳს ქართლისა და სომხითისა", რ-იც ეხება ქართველ-სომეხთა სარწმუნოებრივი ურთიერთობისა და განხეთქილების ისტორიას, მიზნად ისახავს „განყოფის" ისტ.-პოლიტ. და სარწმუნოებრივ-დოგმატ. მიზეზების გარკვევას. ზოგი მკვლევარი ამ თხზულების ავტორად თვლის არსენის სახელით ცნობილ სხვადასხვა მოღვაწეს (VII ს. არსენ კათალიკოსს, X ს. არსენ II კათალიკოსს, არსენ იყალთოელს და სხვ.).

*თხზ.*: განყოფისათჳს ქართლისა და სომხითისა, წგნ.: ჟ ო რ დ ა ნ ი ა თ., ქრონიკები და სხვა მასალა საქართველოს ისტორიისა, [წგნ. 1], ტფ., 1892; იგივე, ზ. ალექსიძის გამოც., «ქართული წყაროთმცოდნეობა», 1973, [ტ.] 4.

*ლიტ.*: კ ე კ ე ლ ი ძ ე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1960.

*ი. ლოლაშვილი.*

**არსენ II**, X ს. ქართველი საეკლესიო მოღვაწე, მწერალი. ქართლის კათალიკოსი ყოფილა დაახლოებით 955—980. აღუწერია ასურელ მამათა — იოანე ზედაზნელის, იასე წილკნელის და შიო მღვიმელის ცხოვრება. ეს თხზ. „ასურელ მამათა ცხოვრებათა" მოკლე რედაქციაა; XI—XII სს-ში იგი მეტაფრასულ ყაიდაზე შეუვსიათ და განუვრციათ.

*თხზ.*: [წიგნში] ასურელ მოღვაწეთა ცხოვრების წიგნთა ძველი რედაქციები, ილ. აბულაძის გამოც., თბ., 1955.

*ლიტ.*: კ ე კ ე ლ ი ძ ე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1960.
*შ. ონიანი.*

**არსენა,** იხ. *ოძელაშვილი* არსენა.

**არსენალი** (ფრანგ. arsenal, იტალ. arsenale<, არაბ. დარ ას-სინაა—სახელოსნო), სამხ. დაწესებულება, სადაც ინახავენ, არემონტებენ და ანაწილებენ სამხ. ნაწილების შეიარაღებასა და საბრძოლო მასალას. XIX ს. ბოლომდე ა-თა უმრავლესობა სამხ. ქ-ნას წარმოადგენდა. ა.-ქ-ნა ამზადებდა საბრძოლო იარაღსა და მასალას, ჰქონდა სპეც. საწყობები. მნიშვნელოვანი ა-ები იყო: რუსეთში — პეტერბ., კიევის, ბრიანსკის, აგრეთვე სევასტოპოლისა და კრონშტადტის საზღვაო ა-ები; გერმანიაში — მიუნხენის; საფრანგეთში — ლიონის; აშშ-ში—ფრანკფორდის, სპრინგფილდისა და სხვ. თბილისში ა. არსებობდა 1869—1931. სსრკ-ში „ა." სამხ. დაწესებულების აღსანიშნავად აღარ იხმარება.

**„არსენას ლექსი",** ქართული ზეპირსიტყვიერების ძეგლი. მრავალ ვარიანტად ცნობილი, თექვსმეტმარცვლოვანი შაირით გამართული მესტვირული პოემა; შექმნილია XIX ს. 40-იან წლებში უცნობი მესტვირის მიერ (პოემის ავტორად ზოგი მკვლევარი რაჭველ ანდრია ნადირაძეს მიიჩნევს, ზოგი — ქართლელ გიორგი ქებაძეს). ბატონყმობისა და თვიმპყრობელობის წინააღმდეგ მებრძოლი გმირის არსენა *ოძელაშვილის* თავგადასავალი XIX ს. 30-იანი წწ. საქართვ. სოც.-პოლიტ. ვითარების ფონზეა გაშლილი. „ა. ლ." ხალხური *მესტვირული პოეზიის* ტრადიციებზეა შექმნილი, მაგრამ მისი მნიშვნელობა სცილდება ამ ჟანრის ფარგლებს; იგი ქართული ფოლკლორის ღირსშესანიშნავ ეპიკურ ნაწარმოებს წარმოადგენს. „ა. ლ-ში" თხრობა უაღრესად დინამიკურია, იუმორით შეზავებული. სადა, ლაკონიური პოეტური ენა ბევრგან აფორისტული ხასიათისაა. მიუხედავად ზოგიერთი ეპიზოდის ფრაგმენტულობისა, პოემაში დახატულია იმდროინდელი ქალაქური თუ სოფლური ყოფის კოლორიტული სურათები, რელიეფურადაა გამოკვეთილი ბევრი პერსონაჟი. განსაკუთრებით გამოირჩევა არსენას მხატვრული სახე, განათებული ღრმა შინაგანი რწმენით, სიკეთით, რაც ფიზიკურ სიქველესთან ერთად გმირის ყოველ მოქმედებას თან ახლავს. მასში განცხადებულია სრულყოფილი ვაჟკაცის, სახალხო გმირის იდეალი, რ-იც ქართველ ხალხს ხანგრძლივი დროის მანძილზე ჩამოუყალიბებია. „ა. ლ." საქართველოში ძალზე პოპულარული ნაწარმოები იყო, ვრცელდებოდა როგორც ზეპირი გზით, ისე წიგნის მეშვეობითაც. „ა. ლ-ის" გარდა არსენას შესახებ არსებობს ხალხური ლექსებისა და გადმოცემების ციკლი. „ა. ლ." ი. ჭავჭავაძის, ა. წერეთლის, ა. ყაზბეგის, მ. ჯავახიშვილის, გ. ტაბიძის, გ. ლეონიძის და სხვათა ბევრი თხზულების წყარო გახდა. ცალკე წიგნად „ა. ლ." 67-ჯერაა გამოცემული, პირველად — 1872, ბოლოს — 1966. „ა. ლ." რუს. ენაზე თარგმნეს ა. ჩაჩიკოვმა (1937) და ვ. დერჟავინმა (1958).

*ლიტ.*: [მ ე ს ხ ი ს.], არსენა [რეც.], «დროება», 1872, 11 თებ., № 6 (კრიპტ.: ს. მ.); [უ მ ი კ ა შ ვ ი ლ ი პ.], არსენა, «კრებული», 1872, № 7 (ფსევდ.: მ. პეტრიძე); ქართული ხალხური საისტორიო სიტყვიერება, ქს. სიხარულიძის გამოც., [ტ.] 3, თბ., 1967, გვ. 303—322; ჩ ი ქ ო ვ ა ნ ი მ., ქართული ფოლკლორი, წგნ. 1, თბ., 1938.
*ქ. სიხარულიძე.*

**არსენატები,** დარიშხანმჟავას $H_3AsO_4$ მარილები (იხ. *დარიშხანა*). კალციუმის ა-ს იყენებენ სოფ. მეურნეობაში მცენარეთა მავნებლების წინააღმდეგ.

**არსენაული,** სოფელი აჭარის ასსრ ქედის რ-ნში (ქედის სადაბო საბჭო), მდ. მერისის (აჭარისწყლის შენაკადი) მარცხ. მხარეზე. ზ. დ. 320 *მ*, ქედიდან 1 *კმ*. ქედის კოლ-ბა (მეხილეობა, მეთამბაქოეობა, მეჩაიეობა, მევენახეობა). საშ. სკოლა დ. ქედაში, კლუბი, ბ-კა.

**არსენ ბერი,** XI ს. II ნახ. და XII ს. I ნახ. საქართველოს საეკლ. მოღვაწე, მწერალი. დავით აღმაშენებლის სულიერი მოძღვარი. მოღვაწეობდა შიომღვიმის ლავრაში. ლავრის აშენება-განახლება ა. ბ-ის ზედამხედველობით მომხდარა. მასვე დაუდგენია ლავრისათვის სამონასტრო წესი და განგება. ა. ბ-ის კალამს ეკუთვნის დავით აღმაშენებლის ხოტბა „მეფესა დავითს მონაზონი არსენი". მასვე მიეწერება რუისურბნისის კრების ძეგლისწერისა და დავით აღმაშენებლის ორი ანდერძის შედგენა, ნინოს ცხოვრების მეტაფრასული რედაქცია, ანდრია კრეტელის დიდი კანონის თარგმანი. მკვლევართა აზრით (ს. კაკაბაძე, კ. კეკელიძე), ა. ბ. უნდა იყოს დავით აღმაშენებლის მემატიანე-ისტორიკოსი, ავტორი თხზ. „ცხოვრება მეფეთ-მეფისა დავითისი". ზოგიერთი მკვლევარი (თ. ჟორდანია ზ. ჭიჭინაძე, ა. ხახანაშვილი, ი. ლოლაშვილი) ა. ბ-ს *არსენ იყალთოელად* მიიჩნევს.

*ლიტ.*: ი ო ა ნ ე პ ე ტ რ ი წ ი, სათნოებათა კიბე, ი. ლოლაშვილის გამოც., თბ., 1968, გვ. 52—57; კ ა კ ა ბ ა ძ ე ს., დავით აღმაშენებლის მემატიანის ვინაობა, ტფ., 1913; კ ე კ ე ლ ი ძ ე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1960.
*კ. გრიგოლია.*

**არსენ ბულმაისიმისძე,** XIII ს. I ნახ. საქართვ. კათალიკოსი, მწერალი. ჯალალედინისა და მონღოლების შემოსევის დროს ვარდან და აბუსერ აბუსერიძეებთან ერთად იღვწოდა საქართვ. სიმტკიცისა და დამოუკიდებლობისათვის. ა. ბ. მეტწილად ჰიმნოგრაფიულ თხზულებებს ქმნიდა ქართ. და მსოფლიო ეკლესიის წმინდანთა და დღესასწაულთა სადიდებლად. მისი საგალობელი, რ-იც ეძღვნება ანტონ მარტყოფელის მიერ საქართველოში მაცხოვრის ხელთუქმნელი ხატის ჩამოტანას, გაცსჭვალულია პატრ. სულისკვეთებით და მიზნად ისახავს მტერთაგან შევიწროებული ქართველების გამხნევებას.

*ლიტ.*: კ ე კ ე ლ ი ძ ე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1960.
*გ. მიქაძე.*

**არსენ თბილელი,** (გ. 30. XI. 1812), ქართლ-კახეთის სამეფოს საეკლესიო მოღვაწე ბაგრატიონთა გვარისა, უკანასკნელი თბილელი (თბილისის ეპისკოპოსი), აბდულა-ბეგის ძე. იხსენიება ნაიბაძის გვარითაც, რადგან მამამისი ერთდროს ქართლის ნაიბი (გამგე) იყო. ახალგაზრდა დაქვრივდა და ბერად აღიკვეცა. მისი ძმის დავითისა და უახლოესი ნათესავის პაატა ბატონიშვილის შეთქმულებაში მონაწილეობის გამო იძულებული გახდა იმერეთში გადახვეწილიყო. დიდხანს მოღვაწეობდა კაცხის მონასტერში, შემდეგ ნიქოზის ეპისკოპოსად დანიშნეს. ერეკლე II-ის უკმაყოფილების მიუხედავად, ანტონ II-ის წარდგინებით თბილელად დაადგინეს. 1810 რუსეთის მმართველობასთან კონფლიქტის გამო გადააყენეს ეპისკოპოსობიდან.

*ლიტ.*: Иоселиани П. И., Описание древностей города Тифлиса, Тфл., 1866.
*ლ. ტუხაშვილი.*

**არსენი,** XII ს. ქართველი კალიგრაფი. მისი გადაწერილია ოთხთავი (ხელნაწ. ინ-ტი, 1707), რ-იც ნაწერია მუქი ყავისფერი მელნით, მშვენიერი ნუსხურით, ორ სვეტად. სვეტების კამარები და თავსამკაულები, ადამიანის სტილიზებული ფიგურებისა და მცენარეული მოტივებისაგან შედგენილი ფერადი საზედაო ასოები, დეკორატიულობის მაღალ განვითარებაზე მიუთითებს.

**არსენი,** XIV ს. ქართველი მხატვარი. 1381 მოხატა *ჭულის ეკლესია* (ადიგენთან). მხატვრობა ამჟამად ძლიერ დაზიანებულია. გუმბათში გამოსახულია ამაღლება, გუმბათის ყელზე — წინასწარმეტყველნი, აფრებში — მახარებელნი, საკურთხევლის კედელზე — მოციქულთა ზიარება და წმ. მამათა და დიაკონთა ფიგურები, საკუთრივ ნაოსის კედლებზე — სახარების სცენები, განკითხვის დღე და წმ. გიორგის ცხოვრების ამსახველი სიუჟეტები. სამხრეთის კედელზე სამცხის ათაბაგთა — ჯაყელების პორტრეტებია. ფიგურები უჩვეულოდ გრძელია, ნახატი — დუნე. ა-ის ნამუშევარი ამ პერიოდის ქართ. ფრესკებთან შედარებით დაბალი დონისაა.

**არსენიდები,** დარიშხანის ნაერთები ლითონებთან ($K_3As$, $Na_3As$, $Ca_3As_2$ და სხვ). ა. მყარი ნივთიერებებია, დნება მაღალ ტემპ-რაზე. მიიღება ელემენტების ურთიერთქმედებით, *არსენატების* აღდგენით, ლითონთა მარილებიდან დარიშხანოვანი წყალბადის საშუალებით. ზოგიერთ ა-ს ნახევრადგამტარული თვისებები ახასიათებს. განსაკუთრებული მნიშვნელობა აქვს მენდელეევის პერიოდული სისტემის III ჯგ. ლითონთა ა-ს, რ-თაგანაც ამზადებენ კრისტალებს ლაზერებისათვის ($GaAs$, $InAs$), დენის გამმართველებისათვის, გვირაბული დიოდებისა და ტრიოდებისათვის.

**არსენიევი** ვლადიმერ კლავდის ძე [29. VIII (10. IX). 1872, პეტერბურგი, — 4. IX. 1930, ვლადივოსტოკი], შორეული აღმ-ის საბჭ. მკვლევარი, მოგზაური, ეთნოგრაფი და მწერალი. 1902—03 წლებში ტოპოგრ., გეოგრ. და სამხ.-სტატისტ. თვალსაზრისით შეისწავლა სამხრ. ზღვისპირეთის რ-ნები. 1906—10 წლებში გამოიკვლია სიხოტე-ალინის მთები, რ-ებიც მანამდე გეოგრ. რუკაზე „თეთრ ლაქად" ითვლებოდა. 1918 იმოგზაურა კამჩატკაზე, 1923—კომანდორის კ-ებზე, 1926 შეისწავლა ამურის მარჯვენანაპირეთი. 1927 ჩაატარა ექსპედიცია სოვეტსკაია-გავან — ხაბაროვსკის მარშრუტით. მუშაობდა პედაგოგად შორეული აღმ-ის უმაღლეს სასწავლებლებში. მონაწილეობდა იქაური მუზეუმების შექმნაში. ა-ის ნაშრომებია „უსურის მხარეში" (1921), „დერსუ უზალა" (1923), „სიხოტე-ალინის მთებში" (1937) და სხვ., რ-ებშიც მეცნიერულად და ამავე დროს მხატვრულადაა აღწერილი შორეული აღმ-ის ბუნება და ადამიანთა ყოფა. ა-ის ნაწარმოებებს მ. გორკიმ მაღალი ლიტ-რული შეფასება მისცა.

**არსენიევი,** ქალაქი (1952-მდე დაბა სემიონოვკა) რსფსრ ზღვისპირეთის მხარეში, მდ. დაუბიხეს (უსურის შენაკადი) მარჯვ. ნაპირზე. რკინიგზის სადგური (დაუბიხე). 56 ათ. მცხ. (1974). ხის დასამუშ., ავეჯის და საშენ მასალათა კომბინატები, კვების მრეწვ. საწარმოები. ა. ეწოდა შორეული აღმ. მკვლევრის ვ. *არსენიევის* პატივსაცემად.

**არსენიტები,** დარიშხანოვანმჟავას $H_3AsO_3$ მარილები; (იხ. *დარიშხანა*). ა. შხამიანია, კალციუმისა და ნატრიუმის ა-ს იყენებენ სოფ. მეურნეობაში მცენარეთა მავნებლების წინააღმდეგ.

**არსენ იყალთოელი,** XI—XII სს. ქართველი სასულიერო მოღვაწე, ფილოსოფოსი, მწერალი, ჰიმნოგრაფი. წყაროებში იხსენიება ვაჩესძედ. წარმოშობით იყალთოდან ყოფილა. განათლება მიიღო ბიზანტიაში, ე. წ. მანგანის აკადემიაში. მისი მასწავლებლები იყვნენ მიქაელ ფსელოსი და იოანე ნომოფილაქსი. აქვე დაუწყია მთარგმნელობითი მოღვაწეობა. 80-იან წლებში წავიდა შავ მთაზე (სირია), სადაც მოღვაწეობდა ეფრემ მცირის ხელმძღვანელობით. მისი გარდაცვალების შემდეგ დაბრუნებულა მანგანის მონასტერში, შემდეგ თეოფილე ხუცესმონაზონთან და იოანე ტარიჭისძესთან ერთად ჩამოსულა საქართველოში. მოღვაწეობდა გელათის აკადემიაში. ტრად. ცნობის თანახმად, დავით აღმაშენებლის დახმარებით ა. ი-ს იყალთოს მონასტერთან



«არსენას ლექსის» 1966 გამოცემის სატიტულო ფურცელი. მხატვარი ა. ბანძელაძე.



არსენ იყალთოელი.

დაუარსებია აკადემია და მისი პირველი რექტორიც ყოფილა. საბოლოოდ შიომღვიმის მონასტერში დამკვიდრებულა.

ა. ი-მა თარგმნა და ერთ კრებულში „დოგმატიკონში“ (ყველაზე სრული ნუსხაა S — 1463, XII—XIII ს.) გააერთიანა ბიზანტ. მწერალთა ფილოს.-თეოლ. თხზულებები: ანასტასი სინელის „წინამძღვარი“, იოანე დამასკელის „წყარო ცოდნისა“, მისივე რამდენიმე პოლემიკური ნაშრომი, თეოდორე აბუკურას პოლემიკური ეპისტოლენი, მიქაელ ფსელოსის „პირმშოსათვის“, კირილე ალექსანდრიელის, ნიკიტა სტითატის, ლეონ პაპის დოგმატიკურ-პოლემიკური ეპისტოლენი, სტატიები და ტრაქტატები, მრავალი უავტორო პოლემიკური თხზულება და სხვ. ა. ი-მა თარგმნა აგრეთვე „დიდი სჯულისკანონი“, გიორგი ამარტოლის „ხრონოღრაფი“ და სხვ. ა. ი. თარგმანებს ურთავდა ფილოლ. და ფილოს. თვალსაზრისით საინტერესო სქოლიოებს. აღსანიშნავია, რომ ა. ი-ს მოიხსენიებენ ანატომიის მცოდნედ, „ანატომიკოსად“ (ანტონ I, იოანე ბაგრატიონი). მასვე ეკუთვნის სას. შინაარსის იამბიკოები, დავით აღმაშენებლის ეპიტაფია „ვინ ნაჭარმაგევს მეფენი“. ა. ი-ს შეუდგენია ფიზიკის სახელმძღვანელო, რ-ითაც ასწავლიდა გელათისა და იყალთოს აკადემიებში. ამ სახელმძღვანელოს იხსენიებს ანტონ I. ა. ი. შუა საუკ. ქართ. ფილოს.-თეოლ. აზრის მნიშვნელოვანი წარმომადგენელია. მონაწილეობდა დავით აღმაშენებლის მიერ მოწვეულ კრებაში, რ-იც მიზნად ისახავდა რელიგ.-დოგმატ. საკითხების გადაწყვეტას. ა. ი-ის პოზიცია ერეტიკოსების მიმართ შეურიგებელი და მკაცრი იყო. მისი თეორ. მეთოდი დოგმატიკურია, ფილოსოფიაში სქოლასტ. არისტოტელიზმის მიმდევარია.

ა. ი-ის მემკვიდრეობა ჯერ კიდევ არ არის მეცნიერულად გამოცემული. ზოგი მკვლევარი (თ. ჟორდანია, ზ. ჭიჭინაძე, ა. ხახანაშვილი, ი. ლოლაშვილი) ა. ი-ს აიგივებს *არსენ ბერთან.*

*ლიტ.*: კ ე კ ე ლ ი ძ ე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1960; ლ ო ლ ა შ ვ ი ლ ი ი., მეტაფრასული „ნინოს ცხოვრების“ ავტორის ვინაობისათვის, «მაცნე. ენისა და ლიტერატურის სერია», 1974, № 4; ნ უ ც უ ბ ი ძ ე შ., ქართული ფილოსოფიის ისტორია, ტ. 2, თბ., 1958.

*ი. ლოლაშვილი, შ. ხიდაშელი.*


არსენოპირიტი. კრისტალის ფორმა.

**არსენიშვილი** ალექსანდრე (ალი) ილიას ძე (1892, სოფ. დაბაძველი, ახლანდ. ტყიბულის რ-ნი, — 14. XI. 1939, თბილისი), ქართველი საბჭ. კრიტიკოსი და მთარგმნელი. დაამთავრა მოსკ. უნ-ტის იურიდ. ფაკ-ტი. 1913-იდან აქვეყნებდა ლიტ. წერილებს რუს. და ქართ. პრესაში. 1918-იდან *„ცისფერყანწელებს“* მიემხრო. 30-იანი წლების დასაწყისში ა. მარქსისტულ-ლენინურ ესთეტ. პოზიციაზე დადგა. ა-ის წერილებში, რ-ებიც გამოირჩევა ერუდიციითა და ფაქიზი გემოვნებით, განხილულია ქართვ., რუსი და უცხოელი მწერლების შემოქმედება, ესთეტ. საკითხები. ა-მა თარგმნა პ. მერიმეს, თ. დრაიზერის და სხვ. ნაწარმოებები.

*ი. წულუკიძე.*


არსუკისძე. წარწერა, ხელისა და გონიოს რელიეფური გამოსახულება სვეტიცხოვლის ჩრდილო ფასადზე, მთავარი სარკმლის ზემოთ.

**არსენიშვილი** კონსტანტინე იერონიმეს ძე [4 (17). IX. 1907, ქუთაისი, — 17. VII. 1968, თბილისი], ქართვ. საბჭ. მეცნიერი, ჰიდროტექნიკოსი. ტექ. მეცნ. დოქტორი (1960), პროფესორი (1962). საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1967). 1930 დაამთავრა თბილ. პოლიტექ. ინ-ტი. კითხულობდა ლექციებს საქართვ. სას.-სამ. ინ-ტში, მუშაობდა საქართვ. ჰიდროტექნიკისა და მელიორაციის სამეცნ.-კვლ. ინ-ტში. ა-ის კვლევის შედეგები განზოგადოებულია წიგნში „ტალღური დინებები ღია დიდქანობიან არხებში“ (თბ., 1970; რუსულად გამოიცა 1961, ინგლისურად — 1965). ა-ის მიერ დამუშავებული უტალღო ჰიდროტექ. არხების აგების მეთოდების საფუძველზე აშენდა ტყიბულის ჰესის სწრაფდენი, იგოეთისა და აზერბ. საირიგაციო სისტემები. ა-ის მიერ დამუშავებული არხების პროფილები და სხვა რეკომენდაციები შეტანილია აშშ-ის ჰიდროტექ. ნაგებობათა დაპროექტების სტანდარტებში.

**არსენიძე** რაჟდენ მათეს ძე (1880 ან 1881, ქუთაისის მაზრა, — 1965, პარიზი), ქართველი პოლიტ. მოღვაწე, მენშევიკი, პუბლიცისტი. სწავლობდა იურიევის უნ-ტის იურიდ. ფაკ-ტზე. ჭაბუკობიდანვე ჩაება ს.-დ. მოძრაობაში. რსდმპ II ყრილობის შემდეგ მიემხრო მენშევიკებს. მუშაობდა თბილ., ბათუმის, ქუთ., ბაქოს მენშევიკურ ორგანიზაციებში. თანამშრომლობდა გაზეთებში „ივერიასა“ და „კვალში“. ეკავა იუსტიციის მინისტრის პოსტი საქართვ. მენშევიკურ მთავრობაში. იყო საქართვ. დამფუძნებელი კრების წევრი და საქართვ. ს.-დ. (მენშევიკური) პარტიის ცკ-ის მდივანი. საქართველოში საბჭოთა ხელისუფლების გამარჯვების შემდეგ გაემგზავრა ემიგრაციაში, ეწეოდა ანტისაბჭ. საქმიანობას. ავტორია ნაშრომისა: „განხილვა მეფე ვახტანგ მეექვსის კანონმდებლობისა“ (პარიზი, 1963).

**არსენოპირიტი** (ლათ. Arsenicum — დარიშხანა და *პირიტი*), მინერალი, ქიმ. შედგენილობა — $FeAsS$ (Fe34,3%, As46,0%, S 19,7%), ხშირად შეიცავს Co და Ni მნიშვნელოვანი რაოდენობის მინარევს, ზოგჯერ — წვრილდისპერსიულ ოქროს (0,07%-მდე). კრისტალდება მონოკლინურ სინგონიაში. გვხვდება პრიზმული კრისტ., ვარსკვლავისებრი მრჩობლების, მარცვლოვანი და მჭიდრო აგრეგატების სახით. ვერცხლისებრ-თეთრი ან ფოლადისფერ-ნაცრისფერია, არაგამჭვირვალე. ელვარება ლითონური აქვს. სიმაგრე მინერალოგიური სკალით 5,5—6, სიმკვრივე — 5900—6200 *კგ/მ*$^3$. მყიფეა. ა. ჰიდროთერმული წარმოშობისაა, გვხვდება პეგმატიტებსა და სკარნებშიც; ა-გან იღებენ ლითონურ დარიშხანას და მის ნაერთებს, ზოგჯერ კობალტსა და ნიკელს. ა-ის საბადოებია ბოლიდენი (შვეცია), მოსრიფი და ტაკელი (საბჭ. კავშირი), საქართველოში — ცანის საბადო (სვანეთი).

**არსენ ჭყონდიდელ-მწიგნობართუხუცესი,** საქართველოს სამეფოს ვაზირთუპირველესი XIII ს. I ნახ-ში. რუსუდან მეფეს ბათო ყაენთან გაუგზავნია დიპლ. მისიით. ურდოში მის გაგზავნას ქართველ-მონღოლთა ურთიერთობის მოგვარება უნდა ჰქონოდა მიზნად დასახული.

*კ. გრიგოლია.*

**არსი,** იხ. სტ. *საზოგადოებრივი ყოფიერება.*

**არსიანის ქედი,** ქედი თურქეთისა და საქ. სსრ-ში. სიგრძე 150 *კმ*, საშ. სიმაღლე 2000—2500 *მ*. ქედის სამხრ. და შუა ნაწილი თურქეთშია, ჩრდ. ნაწილი — საქართველოში. უმაღლესი წერტილია მ. არსიანი (3165 *მ*). ა. *ქ.* მდ-ების ჭოროხისა და მტკვრის აუზების წყალგამყოფია. აგებულია ფიქლებით, ქვიშაქვებით, ზედამესამეული ასაკის გოდერძის წყებებითა და ვულკანოგენური ეოცენური ნალექებით. ქედის კალთები ღრმადაა დანაწევრებული ჭოროხის, აჭარისწყლის, ქვაბლიანის, ფოცხოვისა და სხვა მდინარეთა ხეობებით. თხემზე შემორჩენილია ძვ. გამყინვარების ნიშნები. მნიშვნელოვანი უღელტეხილებია: *გოდერძი* (2025 *მ*), აბანოსყელი (2315 *მ*); მთები — *თლილი* (2541 *მ*), *ჭანჭახი* (2506 *მ*). *ცივწყარო* (2189 *მ*). ქედის ფერდობებზე მთა-ტყის, ხოლო თხემზე მთა-მდელოს ლანდშაფტია.

**არსის ანალოგია** (ლათ. analogia entis), კათოლიკური ფილოსოფიის (სქოლასტიკა, თომიზმი, ნეოთომიზმი) მეთოდოლოგიური პრინციპი, აღნიშნავს ღვთის შექმნილი წარმავალი ყოფიერების (ე. ი. მატერ. სამყაროსა და სულიერ მოვლენათა) მსგავსებას ღვთის მარადიულ ყოფიერებასთან, რ-შიც მოხსნილია განსხვავებანი. ჩამოაყალიბეს ლატერანის საეკლ. კრებაზე 1215. კათოლიციზმის მიხედვით, ღვთის არსებობის დასაბუთება მხოლოდ ა. ა-ის გამოყენებით არის შესაძლებელი. პროტესტანტიზმი უარყოფს ა. ა-ს.

**არს ნოვა** (ლათ. Ars nova — ახალი ხელოვნება), ჰუმანისტური მიმდინარეობა XIV ს. ფრანგულ და იტალიურ მუსიკაში. მაღალ პროფესიულ დონემდე აამაღლა საერო ვოკალურ-ინსტრუმ. ჟანრები, ხელი შეუწყო მათს დაახლოებას საყოფაცხოვრებო მუსიკასთან, აგრეთვე ფოლკლორში გავრცელებული მაჟორული კილოს დამკვიდრებას. ა. ნ-ს თეორ. საფუძვლები პირველად იტალიელმა მკვლევარმა მარკეტო პადუელმა ჩამოაყალიბა (1309), XIV ს. 20-იან წლებში კი ფრანგმა ჰუმანისტმა ფილიპ დე ვიტრიმ დაწერა სპეციალური ტრაქტატი „Ars nova“ (აქედან — მიმდინარეობის სახელწოდება), რ-შიც ახალი ხელოვნება შუა საუკ. საკულტო *პოლიფონიას* დაუპირისპირა. ა. ნ-ს თვალსაჩინო წარმომადგენლები არიან გილიომ დე მაშო, ჟან დე მურისი, ფრანჩესკო ლანდინო. მუს. ფორმებია — რონდო, მადრიგალი, კაჩა, ბალადა.

**არსუკისძე** (გ. 1029), ქართველი ხუროთმოძღვარი, მცხეთის სვეტიცხოვლის ამშენებელი. მისი სახელი ამოკვეთილია ორგან: ტაძრის აღმ. ფასადზე, შუა თაღს ქვემოთ, მედალიონებში, და ჩრდ. ფასადის მთავარი სარკმლის ზემოთ, ორ ქვაზე, რ-თა შორის ჩასმულია მესამე ქვა ხელისა და გონიოს რელიეფური გამოსახულებით. წარწერა ასეთია: „ჴელი მონისა არსუკისძისაჲ. შეუნდვეთ“. ტაძარი აგებულია 1010—1029. უეჭველია, არსუკისძემ გამოიყენა ძველი (V—VI სს) სვეტიცხოვლის ცალკეული ნაწილები და ფრაგმენტები, მაგრამ არსებითად სრულიად ახალი დამოუკიდებელი ნაწარმოები შექმნა, რაც მოწმობს მთელი იმდროინდელი ქართ. ხუროთმოძღვრების მხატვრულ სიმწიფეს და თვით არქიტექტორის შესანიშნავ მხატვრულ ნიჭს, დიდ პრაქტ. გამოცდილებასა და ოსტატობას. ა. უნდა იყოს ტაძრის დასავლეთით მდებარე კარიბჭის მშენებელიც. კარიბჭისა და ტაძრის ერთდროულობა ეჭვს არ იწვევს.

**არტაანი,** ისტორიული მხარე და ციხე-ქალაქი სამხრ. საქართველოში, მტკვრის ზემო დინების ორივე მხარეს. „ა-თახ“ ერთად იხმარებოდა „ა რ ტ ა ჰ ა ნ ი ც“. აქედან თურქული ფორმა ა რ დ ა ჰ ა ნ ი და რუს. არდაგანი. ძვ. ქართულ წყაროებში უმეტესად ა რ ტ ა ა ნ ი იხმარებოდა. თავდაპირველად ა. მხარის სახელწ. იყო. ლეონტი მროველის (XI ს.) ცნობით, ლეგენდარული მცხეთოსის ძემ, ჯავახოსმა, ააშენა ა-ის ციხე-ქალაქი, რ-საც მა-

შინ ქ ა ჯ თ ა ქ ა ლ ა ქ ი რქმევია, მროველის დროს კი — ჰ უ რ ი. იმავე ცნობით, ფარნავაზ I-მა (ძვ. წ. III ს.) შექმნა წუნდის საერისთავო, რ-შიაც შედიოდა ა., ჯავახეთი და კოლა. ვახტანგ გორგასალმა (V ს.) ა-ში საეპისკოპოსო შექმნა და კათედრა ერუშეთში დააწესა. თამარის ეპოქაში (XII—XIII სს. მიჯნა) ა. სანაპირო საერისთავო იყო. შემდეგში სამცხის ათაბაგთა სამთავროში შედიოდა. XVI ს-ში დაიპყრეს თურქებმა, რ-ებმაც ა. ორ ადმ. ნაწილად გაყვეს: დიდ არტაანად (შედიოდა გურჯისტანის ვილაიეთში) და პატარა არტაანად (შედიოდა ყარსის ვილაიეთში). ამ დროს დიდი არტაანის მთავარ გამაგრებულ ქალაქს ფ ა რ ა კ ა ნ ი ერქვა. ქალაქის სახელწ. „ა.“ XVII ს-ში უნდა იყოს შერქმეული. 1877—78 რუს.-თურქ. ომის დროს ქალაქი და მხარე ა. რუსეთის ჯარებმა დაიკავეს. სან-სტეფანოს საზავო ხელშეკრულებით და (1878) ბერლინის ტრაქტატით (1878) ა. რუსეთს შეუერთდა. უცხოეთის სამხ. ინტერვენციისა და სამოქალაქო ომის დროს ორჯერ (1918 და 1921) მიიტაცა თურქეთმა. ამ დროიდან თურქეთის მფლობელობაშია.

*დ. ბერძენიშვილი.*

**არტაანის მტკვარი,** მდინარე მტკვრის ძვ. სახელწოდება სათავიდან მდ. *ფარავნის* (ახალქალაქისწყალი, ჯავახეთის მტკვარი) შესართავამდე.

**არტაბაზე** (Artabazos), 1. სპარსეთის მეფის ქსერქსეს სარდალი, ბერძენ-სპარსელთა ომების მონაწილე. სალამინთან სპარსელთა მარცხის (ძვ. წ. 480) შემდეგ გაქცეული ქსერქსე აზიამდე მიაცილა, კვლავ საბერძნეთში მიბრუნდა და აიღო ქ. ოლინთოსი, ხოლო ქ. პოტიდეის უშედეგო ალყის შემდეგ გადავიდა ბეოტიაში, სადაც მონაწილეობა მიიღო პლატეის ბრძოლაში (479). აქედან, სპარსელთა ხელახალი მარცხის შემდეგ, ა-მ სწრაფად უკან დაიხია და 40 ათ. მეომრის თანხლებით თავი შეაფარა *ბიზანტიონს*.

2. სარდალი და მცირე აზიის მმართველი სპარსეთის მეფის არტაქსერქსე II-ის დროს (ძვ. წ. 404—358). *არტაქსერქსე III*-ის გამეფების შემდეგ ბერძნების მხარდაჭერით რამდენჯერმე აჯანყდა. მარცხისა და ტყვეობისაგან თავდახსნის შემდეგ გაიქცა *ფილიპე II მაკედონელთან*. მერმე ისევ სპარსეთში დაბრუნდა და ახალ მეფეს, *დარიოს III-ს* გაუერთგულდა. დარიოსის დაღუპვის შემდეგ მორჩილება გამოუცხადა ალექსანდრე მაკედონელს, რ-მაც იგი ბაქტრიის მმართველად დანიშნა.

**არტაგი,** 1. ლეონტი მროველის (XI ს.) მიხედვით ქართლის მეექვსე მეფე, ძე არშაკისა. მის დროს ქართლს შემოესია სპარსელთა ლაშქარი და ააოხრა ქვეყანა. 2. ქართლის მეფე, ბერძნ. წყაროებში იხსენიება არტოკედ. მისი მეფობის დროს იბერიაში (ძვ. წ. 65) რომის მხედართმთავარი პომპეუსი შემოიჭრა. ა. მოუმზადებელი შეხვდა მტრის შემოსევას, მიატოვა არმაზციხე, გადავიდა მტკვრის მარცხენა ნაპირზე და ხიდი დაწვა. პომპეუსთან შეთანხმების შემდეგ ხიდი კვლავ ააგო, მაგრამ როცა პომპეუსი მტკვარზე გადავიდა, ვერ გაბედა მტერთან შეხვედრა და არაგვის ხეობაში გაიქცა. პომპეუსმა გადალახა არაგვი და ა. დაამარცხა. ა-მა ზავი ითხოვა, შვილები მძევლად მისცა და თავი რომაელი ხალხის „მეგობრად და მოკავშირედ“ აღიარა, ე. ი. ფორმალურად მიიღო რომის ვასალობა, (იხ. აგრეთვე *პომპეუსის ლაშქრობა საქართველოში* ძვ. წ. 65). არსებობს მოსაზრება (პ. ინგოროყვა, გ. მელიქიშვილი), რომ ორივე ა. ერთი და იგივე პირია.

*წყარო:* დიონ კასიოსის ცნობები საქართველოს შესახებ, ნ. ლომოურის გამოც., თბ., 1966.

*ლიტ.:* ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 1, თბ., 1951; ჯ ა ნ ა შ ი ა ს., შრომები, [ტ.] 1—2, თბ., 1949—52; М е л и к и ш в и л и Г. А., К истории древней Грузии, Тб., 1959.

*ნ. ლომოური.*

**არტავაზდ II** (გ. ძვ. წ. 34), *დიდი სომხეთის* მეფე (ძვ. წ. 54—34), ტიგრან II-ის ძე. იბრძოდა რომის იმპერიისაგან სომხ. დამოუკიდებლობისათვის. ამ მიზნით სახელმწ. და დინასტიური კავშირი დაამყარა პართიის სამეფოსთან. დაიბრუნა რომაელთაგან მიტაცებული *წოფქი* (სოფენე) და *მცირე სომხეთი*. მაგრამ საგარეო ვითარების შეცვლის გამო იძულებული გახდა თავი „რომაელი ხალხის მეგობრად და მოკავშირედ“ გამოეცხადებინა. მიუხედავად ამისა, ძვ. წ. 34 რომის ლაშქარი სომხეთში შეიჭრა. რომაელებთან ნებით გამოცხადებული ა. II მარკუს *ანტონიუსმა* დააპატიმრა და ოჯახითურთ ალექსანდრიაში ჩაიყვანა. ეგვ. დედოფალ *კლეოპატრას* ბრძანებით ა. II-ს თავი მოჰკვეთეს. ა. II ცნობილია აგრეთვე როგორც მწერალი და ისტორიკოსი.

*ლ. ჯანაშია.*

**არტანი,** თიანეთის რ-ნის სოფლების *ზემო არტანის* და *ქვემო არტანის* ძვ. სახელწოდება.

**არტანია,** ა რ ს ა ნ ი ა, ა რ ტ ა, ძველი რუსეთის ერთ-ერთი ცენტრი *კუიავიასა* და *სლავიასთან* ერთად. IX ს-ში იხსენიებენ არაბი და სპარსი გეოგრაფები. მკვლევართა ერთი ნაწილი არტანიას *ანტების* ტერიტორიასთან აიგივებს, მეორე — *ტმუტარაკანთან*, მესამე კი — რიაზანთან.

**არტანუჯი,** ციხე-ქალაქი ისტ. სამხრ.-დას. საქართველოში, მდ. არტანუჯისწყლის მარცხენა ნაპირზე. ძვ. ქართ. ტრადიციით, ა-ის ციხე ვახტანგ გორგასალს აუგია. მასვე დაუსვამს აქ პირველი ერისთავი. VIII ს. I ნახევარში ა-ის ციხე არაბმა სარდალმა მურვან ყრუმ დაანგრია. IX ს-ში განაახლა აშოტ I კურაპალატმა. მანვე დააარსა აქ ქალაქი და ააგო ეკლესია. X ს-ში გამაგრებული და დიდი რაბათის (წინაქალაქი) მქონე ა., მნიშვნელოვანი სავაჭრო ცენტრი და კლარჯეთის დედაქალაქი იყო. აქ საქონელი მოდიოდა ტრაპეზუნტიდან, აღმ. და დას. საქართველოდან, სომხეთიდან, სირიიდან და სხვ.

XIII ს-იდან ა. სამცხის სამთავროსთან ერთად ათაბაგების გამგებლობაში იყო. 1553 თურქებმა დაიპყრეს. ამჟამად სოფელია და თურქეთის საზღვრებშია.

*ლიტ.:* შ ა ნ ი ძ ე ა., ჯ ბგერის წარმოშობის წყაროები ქართველურ ენებში, «საქ. სსრ მეცნ. აკადემიის საზ. მეცნ. განყ-ბის მოამბე», 1960, № 2; ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 2, თბ., 1965; ჯ ა ნ ა შ ი ა ს., კონსტანტინე პორფიროგენეტის ცნობები ტაო-კლარჯეთის ბაგრატიონთა შესახებ, «თსუ შრომები», 1941, ტ. 18.

*დ. ბერძენიშვილი.*

**არტაქსერქსე** (ბერძნ. Artaxerxēs, ძვ. სპარს. Artaxšassa, Artaxšathra — „სამართლიანი მეფე“, საშ. სპარს. — არდაშირ), სპარსეთის მეფეები *აქემენიდთა* დინასტიისა. **ა. I** მ ა კ რ ო ქ ე ი რ ი (ბერძნ. „მხარგრძელი“) (ძვ. წ. 465—424), ქსერქსეს უმცროსი ვაჟი, გაამეფა ვეზირმა არტაბანემ, მამამისის მკვლელმა. შემდეგ ა-მ შეიტყო არტაბანეს ბოროტმოქმედება და შვილებითურთ სიკვდილით დასაჯა. ა-ს დროს დამთავრდა *ბერძენ-სპარსელთა ომები* კალიას ზავით, რ-ითაც ა-მ მცირე აზიის ბერძნ. ქალაქების პოლიტ. დამოუკიდებლობა აღიარა. ხშირად უხდებოდა ბრძოლა შეთქმულთა წინააღმდეგ, ჩაახშო ეგვიპტელთა აჯანყება (ძვ. წ. 464). მის დროს სპარსეთი ჯერ კიდევ ძლიერი სახელმწიფო იყო. პლუტარქეს მიხედვით, ა. იყო გულმოწყალე და დიდსულოვანი მონარქი.

**ა. II** მ ნ ე მ ო ნ ი (ბერძნ. „მეხსიერი“) (ძვ. წ. 404—358), დარიოს II-ის ვაჟი. დიდად იყო დამოკიდებული დედაზე, პარისატიდაზე, რ-იც ფარულ დახმარებას უწევდა მის მეტოქე ძმას კიროსს. 401 კუნაქსის მახლობლად სასტიკად დაამარცხა აჯანყებული კიროსის ათიათასიანი ბერძნ. ჯარი (ქსენოფონტეს „ანაბასისი“). სიცოცხლის ბოლო წლებში ჭკუასუსტობა დასჩემდა, მთელ დღეს ჰარამხანაში ატარებდა, მისი შვილები ერთმანეთს ებრძოდნენ მემკვიდრეობისათვის. უმცროსმა ვაჟმა ვაჰუკუმ მამას სამი უფროსი ძმა მოაკვლევინა, ეგვიპტე კვლავ აჯანყდა და თითქმის დამოუკიდებელი გახდა. მიუხედავად ზოგიერთი წარმატებისა საგარეო პოლიტიკაში (სპარტის ფლოტის დამარცხება ძვ. წ. 394; *ანტალკიდას ზავი* ძვ. წ. 386), აქემენიდთა სახელმწიფო მის დროს დაქვეითებას განიცდიდა.

**ა. III** ო ქ ო ს ი (სპარს. ვაჰუკუ) (ძვ. წ. 358 — 338), ა. II-ის ძე. იყო სასტიკი და ენერგიული მმართველი. ტახტის ხელში ჩაგდების მიზნით ამოხოცა მთელი ნათესაობა. ცდილობდა მოეთოკა ურჩი სატრაპები, ბევრი მათგანი კიდეც დაიმორჩილა. ძვ. წ. 348—345 ჩაახშო აჯანყებები სირიაში, ფინიკიაში, პალესტინაში და სასტიკად გაუსწორდა მეამბოხეებს. დალაშქრა ეგვიპტე, სადაც მცირე ხნით აღადგინა სპარსეთის ძალაუფლება. იგი და მისი უფროსი შვილები საჭურისმა კარისკაცმა ბაგოასმა ამოხოცა.

*წყარო:* პ ლ უ ტ ა რ ქ ე, რჩეული პარალელური ბიოგრაფიები, თარგმ. და კომენტ. ა. ურუშაძისა, [წგნ.] 1, თბ., 1957.

*ლიტ.:* Д ь я к о н о в М. М., Очерк истории древнего Ирана, М., 1961.

*ზ. კიკნაძე.*



დიტერიქსის არტაშანი: 1. გარეთა ომბოხი; 2. შიგნითა ომბოხი; 3. ლანჩა.

**არტაშანი,** სამარჯვი, რ-იც იხმარება კიდურის უძრაობის (*იმობილიზაციის*) უზრუნველსაყოფად სახსრის ღრძობის, ძვლის მოტეხილობის, რბილი ქსოვილის დაზიანებისა და სხვ. დროს. განარჩევენ სატრანსპ. და სამკურნ. ა-ებს. სატრანსპ. სტანდარტულ ა-ს ამზადებენ მუყაოს, ხის, თუნუქის, პლასტმასისა და სხვა მასალისაგან, იყენებენ პირველი დახმარებისათვის და ავადმყოფის გადასაყვანად. პირველი დახმარებისათვის შეიძლება სახელდახელოდ დამზადებული ა-ის (მუყაო, ხის ტოტი, თოფის კონდახი და სხვ.) გამოყენებაც. ყველაზე უფრო გავრცელებულია კრამერისა და დიტერიქსის სტანდარტული ა-ები. სამკურნ. ა. შეიძლება იყოს სპეციალური, განკუთვნილი სხეულის გარკვეული ნაწილისათვის, და უნივერსალური, რ-იც იღებს ნებისმიერ ფორმას და მოხერხებულია სხეულის ყველა ნაწილისათვის. სამკურნ. ა-ში კიდური ხანგრძლივად თავსდება.

*თ. ახმეტელი.*



კრამერის არტაშნის დადება: 1. მოდელირებული არტაშანი; 2. ბამბით დაფარული არტაშანი; 3. დაზიანებულ კიდურზე დადებული არტაშანი.

**არტაშატი,** ქალაქი სომხ. სსრ-ში, არტაშატის რ-ნის ცენტრი, მდ. არაქსის ნაპირზე, ერევან—ჯულფის გზატკეცილზე, რკინიგზის სადგ. ერევნიდან 29 *კმ*. 13,9 ათ. მცხ. (1970). სომხ. მევენახეობის ერთ-ერთი წამყვანი რ-ნის ცენტრი. ღვინის, საკონსერვო, საცდელ-ინსტრუმ., პარკეტის, კერამ. ქ-ნები. სართავ-სატრიკოტაჟო და ხილკომბინატები, ავეჯის ფ-კა. სოფ. მეურნ. ელექტრიფიკაციისა და მექანიზაციის სამეცნ.-კვლ. ინ-ტი, თეატრი. რევ. მუზეუმი.

**არტაშეს I** (გ. დაახლ. ძვ. წ. 160), *დიდი სომხეთის* მეფე (ძვ. წ. 189-იდან), არტაშესიანთა დინასტიის დამაარსებელი. აუჯანყდა რომაელებთან მაგნესიის ბრძოლაში (ძვ. წ. 190) დამარცხებულ სელევკიდების მეფე *ანტიოქე III-ს* და დიდი სომხეთის დამოუკიდებლობა გამოაცხადა. მისი სამეფოს ფარგლებში შედიოდა სომხ. ზეგნის თითქმის მთელი ტერიტორია. დაიპყრო ახალი მიწები (იბერიას წაართვა პარიადრის მთიანეთი, ქორზენე და გოგარენე). ააშენა ახალი დედაქალაქი არტაშატი.

*ლ. ჯანაშია.*

**არტაშეს II,** *დიდი სომხეთის* მეფე (ძვ.

წ. 34–20) არტავაზდ II-ის ძე. ებრძოდა რომის იმპერიის ექსპანსიას. გაანადგურა სომხეთში დარჩენილი რომაელთა გარნიზონები. რომაელებთან ბრძოლაში დამარცხდა და პართიას გაიქცა. პართიის სამეფოს დახმარებით ძვ. წ. 30 სომხეთში დაბრუნდა, რომაელებთან სამშვიდობო ხელშეკრულება დადო და აღადგინა სომხ. დამოუკიდებლობა. ძვ. წ. 20 რომის იმპ. *ავგუსტუსმა* ომი დაიწყო პართიისა და სომხ. წინააღმდეგ. როცა რომაელთა ლაშქარი სომხეთის საზღვრებს მიადგა, ა. II ღალატით მოკლეს. *ლ. ჯანაშია.*






არტეზიული წყალი. არტეზიული აუზის სქემა: 1. წყალგაუმტარი შრეები; 2. წნევიანი მიწისქვეშა წყალი; 3. არტეზიული ჭაბურღილები.

**არტახი** ტექნიკაში, ფოლადის რგოლი ან სარტყელი, რ-საც ცვეთამედეგობისა და სიმტკიცისათვის ჩამოაცვამენ მანქანის ნაწილს ან კონსტრუქციას. მაგ., ტურბინმშენებლობაში იყენებენ ტურბინის ფრთების გასამაგრებლად. ელექტრულ მანქანებში (ძრავები, გენერატორები) ა. ღუზის დოლზე ძლიერი დაჭიმულობით დახვეული ფოლადის მავთულის სარტყელია, რ-იც იცავს გრაგნილს კილოდან ამოვარდნისაგან. ლოკომოტივის, ვაგონის, ტრამვაისა და სხვ. თვლების დასაცავად იყენებენ გაგლინული ნახშირბადიანი საკონსტრუქციო ფოლადისაგან დამზადებულ ფასონური პროფილის სალტეს (გაგლინული ა.). რგოლებსა და სალტეებს წინასწარ ახურებენ, რომ ადვილად და მჭიდროდ მოერგოს მილებსა და თვლებს.

თ. არტემი.

**არტეველდე** (Artevelde): ი ა კ ო ბ ვ ა ნ (დაახლ. 1290, გენტი, — 24. VII. 1345, იქვე), ფლანდრიელი სახელმწ. და პოლიტ. მოღვაწე. გენტელი მდიდარი ვაჭარი — მემაუდე. 1338 იანვ. აირჩიეს ქ. გენტის უზენაეს კაპიტნად (uppercapitein). სათავეში ჩაუდგა აჯანყებას ფლანდრიის გრაფის ლუი ნევერელის წინააღმდეგ, რ-ის პოლიტიკამ — საფრ. მეფესთან კავშირმა — გამოიწვია ინგლ. მატყლის იმპორტის შეფერხება და სამრეწვ. კრიზისი ფლანდრიაში. ა-მ დადო ხელშეკრულება ინგლისთან ფლანდრიის ნეიტრალიტეტის შესახებ და მიაღწია ინგლ. მატყლის იმპორტის განახლებას. 1339 ლუი ნევერელი საფრანგეთში გაიქცა და ა. ფაქტობრივად ფლანდრიის მმართველი გახდა. მისი ინიციატივით შეიქმნა კავშირი ფლანდრიის, ბრაბანტის, ჰოლანდიისა და ენოს ქალაქებისა, რ-ებიც მიემხრნენ ნეიტრალიტეტის პოლიტიკას, მიუხედავად ამისა, 1340 ფლანდრიის ქალაქები ჩაებნენ *ასწლიან ომში* ინგლ. მხარეზე. ომით გამოწვეულმა სიძნელეებმა, ა-ს დიქტატორულმა და მკაცრმა მმართველობამ, სურვილმა—ეღიარებინა ფლანდრიის სუვერენად ინგლ. მეფე, მის წინააღმდეგ ოპოზიცია გამოიწვია. ხელოსანთა ერთ-ერთი აჯანყების დროს ა. მოკლეს.

ა. ფ ი ლ ი პ ვ ა ნ (18. VII. 1340—27. XI. 1382), ფლანდრიის პოლიტ. მოღვაწე, იაკობ ა-ს ძე. 1381 ფლანდრიის გრაფის ლუი II დე მალის წინააღმდეგ აჯანყებულ გენტელთა ბელადი. ბრიუგესთან გამარჯვების შემდეგ დაიმორჩილა მთელი ფლანდრია. ფლანდრიაში გრაფის დასახმარებლად შემოჭრილ საფრ. არმიას შეაგება ფლანდრიელ მოქალაქეთა 50 ათასიანი მილიცია. ფლანდრიელები დამარცხდნენ, ა. მოკლეს. *გ. ჟორდანია.*



არტეკი.

**არტეზიული წყალი** [საფრ. პროვ. არტუას (ლათ. Artesium) სახელწ. მიხედვით], ღრმად განლაგებულ წყალგაუმტარ შრეებს შორის მოქცეული ჰიდრავ. წნევიანი მიწისქვეშა წყალი. ასეთი წყალი ცნობილი იყო საფრანგეთში XII ს-იდან. ა. წ-ის არსებობას განაპირობებს სინკლინურ ან მონოკლინურ სტრუქტურაში წყალგაუმტარ შრეებს შორის წყალშემცველი შრის მდებარეობა. ამგვარ წყალშემცველ სტრუქტურას არტეზიული აუზი ეწოდება. ა. წ. შეიძლება იყოს სასმელი, სამრეწვ., სარწყავი, თერმული და სამკურნალო. საქართვ. ტერიტორიაზე დიდი არტეზიული აუზებია: ბზიფის, კოდორის, სამეგრელოს, კოლხეთის, რაჭა-ლეჩხუმის, გურიის, წყალტუბოს, არგვეთის, ქართლის, ალაზნის, იორ-შირაქის, მარნეულ-გარდაბნისა და ახალციხის.

**არტეზიული ჭა,** არტეზიულ აუზში წყალშემცველ ჰორიზონტამდე ჩაყვანილი ჭაბურღილი. ა. ჭ-ში წყალი წნევის გამო ზედაპირზე ამოდის და ხშირად მძლავრ შადრევანს აჩენს. თუ ჭაში წყალი დაბალ დონეზე დგას, იგი სხვადასხვა სისტემის წყალსატუმბებით ამოჰყავთ. ა. ჭები ძველთაგანვე იყო ცნობილი ჩინეთსა და ეგვიპტეში. იხ. აგრეთვე *არტეზიული წყალი.*

**არტეკი** (ბერძნ. Ortyx — მწყერი; თქმულებით, ზღვაზე გადაფრენისას მწყრების გუნდის დასასვენებელი ადგილი), ვ. ი. ლენინის სახ. საკავშ. პიონერული ბანაკი ყირიმში, გურზუფის მახლობლად. დაარსდა 1925. სსრკ-ში უდიდესი საბავშვო კლიმ. კურორტი. ა. ცალკეული ბანაკების მთელი კომპლექსისგან შედგება; ზღვისპირის გასწვრივ 7 *კმ*-ზე (320 *ჰა* ტერიტორიაზე) განლაგებულია 150 მსუბუქი, ნათელი და მოხერხებული ნაგებობა, მ. შ. 40 საძილე და 3 სამკურნ. კორპუსი, რვაწლიანი სკოლა, 7 ათ. ადგილიანი სტადიონი, 3 საცურაო აუზი, პიონერთა სასახლე, კინოსტუდია „არტეკფილმი“, რადიოკლუბი, კოსმონავტების კლუბი, მხარეთმცოდნეობის მუზეუმი, 5 პარკი და სხვ. ა. მთელი სასწ. წლის განმავლობაში მუშაობს. აქ ყოველწლიურად ისვენებს 27 ათ. პიონერი (ყოველ წყებაში 4,5—5 ათ. ბავშვი). ისინი გაერთიანებული არიან 10 პიონერულ რაზმეულში. ბანაკში იგზავნებიან პიონერი-აქტივისტები, საზღვარგარეთიდან ჩამოდიან „ნაირფერად ყელსახვევთა კავშირში“ გაერთ. ბავშვები. თითოეულ ბანაკს აქვს სამკურნ.-დიაგნოსტიკური კაბინეტები და ლაბორატორიები, ფოტარიუმი, სპორტმოედანი და ა. შ. ძირითადი სამკურნ. საშუალებებია: კლიმატოთერაპია, ფიზკულტურა, ზღვის აბაზანები, ტურიზმი. ა-ში ათასამდე პიონერხელმძღვანელი, მასწავლებელი თუ სხვადასხვა წრისა და სექციის ხელმძღვანელი და მედ. მუშაკია. 1945 ა. დაჯილდოვდა შრომის წითელი დროშის ორდენით, 1957 — მსოფლიოს მშვიდობის საბჭოს სიგელით, 1975—ხალხთა მეგობრობის ორდენით.

**არტელი,** ერთობლივი სამეურნეო საქმიანობის მიზნით შექმნილი ნებაყოფლობითი გაერთიანება. წარმოიშვა კაპიტალიზმის განვითარების ხანაში. ბურჟ. ქვეყნებში ა. წვრილ საქონელმწარმოებელთა გაერთიანებაა, რ-იც მიზნად ისახავს, წვრილი მეურნეობა შეუგუოს კაპიტალ. ეკონომიკას. ა. ხელშეკრულების საფუძველზე იქმნება, მის წევრებს თანაბარი უფლებამოვალეობები აქვთ და თანაბარი პასუხისმგებლობა აკისრიათ. ა-ში მონაწილეობენ პირადი შრომით, ზოგჯერ კი — პირადი ქონებითაც. ჩვეულებრივ ა. იქმნება შრომითი პროცესის ერთობლივი შესრულების მიზნით (მაგ., სამიწათმოქმედო ა., თევზჭერის ა.), ზოგჯერ კი აერთიანებს არა წევრების შრომას, არამედ წარმოების საშუალებებს და ისიც ნაწილობრივ (მაგ., კარაქის, ყველის დამამზადებელი ა.). ა. შეიძლება შეიქმნას მოკლე დროით ან სეზონური სამუშაოს შესასრულებლად. ა-ს უწოდებენ აგრეთვე (თუმცა იშვიათად) გაერთიანებას გაცვლითი ოპერაციების საწარმოებლად (მომარაგების ან გასაღების ამხანაგობანი).

სსრკ-ში და სხვა სოციალ. ქვეყნებში ა. წარმოების საშუალებათა განსაზოგადოების, ე. ი. კოოპ. საკუთრების საფუძველზე შექმნილი კოლექტ. მეურნ. ფორმაა. გულისხმობს ყველა წევრის სავალდებულო შრომითს მონაწილეობას ერთობლივ სამეურნეო საქმიანობაში და ახამებს ა-ის წევრთა პირად და საზ. ინტერესებს. მისი უმაღლესი ორგანოა ა-ის წევრთა საერთო კრება, რ-იც ირჩევს გამგეობას. სსრკ-ში ა-ის ძირითადი სახეა სას.-სამ. ა. (იხ. *კოლმეურნეობა, კოლმეურნეობის სანიმუშო წესდება*); 1956-მდე სსრკ-ში არსებობდა (სხვა სოციალ. ქვეყნებში კი ახლაც არსებობს) სხვადასხვა პროფილის სარეწაო-საწარმოო ა-ები (იხ. *სარეწაო კოოპერაცია*). საქ. სსრ მინ. საბჭოს 1960 წ. 5 ივნ. დადგენილებით საქ. სარეწაო კოოპერაციის ა-ები სახელმწიფო საწარმოებად გარდაიქმნენ. *ნ. წერეთელი.*

**არტემ არარატელი** (დ. 1774 — გ. წ. უცნ.), სომეხი მემუარისტი. მისი სახელით ცნობილია 1813 პეტერბურგში დაბეჭდილი მემუარული წიგნი „არტემ არარატელის ცხოვრება...“ (ნაწ. 1—2, რუს. ენაზე). აღა-მაჰმად-ხანის შემოსევის დროს (1795) ა. ა. იმყოფებოდა საქართველოში. აღწერილი აქვს XVIII ს. II ნახ-ის საქართვ. და მომიჯნავე ქვეყნების ვითარება. ა. ა-ის წიგნი ტენდენციური ხასიათისაა. ზოგიერთი მკვლევრის აზრით, ა. ა. აღა-მაჰმად-ხანის, უფრო გვიან კი ცარიზმის აგენტი იყო. მიუხედავად ამისა, ნაშრომს, როგორც წყაროს, XVIII ს. II ნახ. საქართვ. და მომიჯნავე ქვეყნების ისტორიისათვის გარკვეული მნიშვნელობა აქვს.

*ლიტ.*: ც ი ნ ც ა ძ ე ი., აღა მაჰმად ხანის თავდასხმა საქართველოზე 1795 წ., თბ., 1969; М а р р Н. Я., Подлог Артемия Араратского раскрыл А. Е. С., Баку, 1894, «Записки Вост. отделения Рус. археол. об-ва», 1896, т. 9, в. 1—4.

*დ. მეგრელაძე.*

**არტემი** (გ. XVI ს. 70-იან წწ-ში), რუსი საეკლესიო მოღვაწე, პუბლიცისტი, „ნესტიაჟატელთა“ იდეოლოგი. „იოსიფლიანელთა“ ოფიც. იდეოლოგიის მოწინააღმდეგე. გმობდა სამონასტრო მიწათმფლობელობასა და სიმდიდრეს. 1551 დანიშნეს სერგის სამების მონასტრის იღუმენად. 1554 საეკლ. კრებაზე შეაჩვენეს როგორც ერეტიკოსი — „ნესტიაჟატელი“. გადაასახლეს სოლოვეცკის მონასტერში, საიდანაც ლიტვას გაიქცა. იქვე გარდაიცვალა. ა. 14, ძირითადად ღვთისმეტყველური, ეპისტოლის („არტემი ბერის ეპისტოლენი“) ავტორია.

**არტემი** (ნამდვ. გვარი ს ე რ გ ე ე ვ ი) თედორე ანდრიას ძე [7 (19) III. 1883 —

24. VII. 1921], პროფ. რევოლუციონერი, საბჭ. პარტიული და სახელმწ. მოღვაწე. კომპარტიის წევრი 1901-იდან. დაიბადა გლეხის ოჯახში. რევ. მოძრაობაში მონაწილეობისათვის დააპატიმრეს, ციხიდან გათავისუფლების შემდეგ 1902 პარიზში წავიდა ემიგრაციაში. 1903 იყო „ისკრის" აგენტი უკრაინაში. 1905—07 რევოლუციაში ხელმძღვანელობდა შეიარაღებულ აჯანყებას ხარკოვში. 1907 დააპატიმრეს და სამუდამოდ გადაასახლეს ციმბირში, 1910 გაიქცა ავსტრალიაში. იქ ჩამოაყალიბა რუს ემიგრანტ მუშათა კავშირი, დააარსა რუს. ს.-დ. გაზ. „ავსტრალიისკოე ეხო", რ-საც თვითონვე რედაქტორობდა. 1917 დაბრუნდა რუსეთში და გახდა ხარკოვის ბოლშევიკური ორგანიზაციების ხელმძღვანელი. რსდმპ (ბ) VI ყრილობაზე (1917) აირჩიეს რსდმპ (ბ) ცკ-ის წევრად. 1918 იყო დონეცკ—კრივოი-როგის საბჭ. რესპ. სახკომსაბჭოს თავ-რე და სახ. მეურნეობის კომისარი, უკრ. კპ (ბ) ცკ წევრი. იყო კონტრრევოლუციური ცენტრ. რადის, თეთრგვარდიელ გენერალ კალედინის, დენიკინის, გერმ. ოკუპანტთა ინტერვენციის წინააღმდეგ ბრძოლის ერთ-ერთი ორგანიზატორი. 1919 უკრ. მუშურ-გლეხური დროებითი მთავრობის თავ-რის მოადგილე. 1920 — დონეცკის გუბ. აღმასკომის თავ-რე. 1920—21 — რკპ(ბ) მოსკოვის კომიტეტის მდივანი. იყო პარტიის IV—IX ყრილობების დელეგატი, პარტიის ცკ-ის წევრი, სრ. რუს. ცაკ-ის წევრი, კომინტერნის II კონგრესის მონაწილე. დაიღუპა აეროვაგონის გამოცდის დროს. დაკრძალულია მოსკოვში, წითელ მოედანზე.

**არტემია** (Artemia), კიბოსნაირთა გვარი ლაყუჩფეხიანთა რიგისა (Anostraca). წარმოდგენილია ერთადერთი სახეობით (A. salina), რ-ის სიგრძეა 0,8—1 *სმ*. ა. გავრცელებულია მთელ მსოფლიოში, ბინადრობს მლაშე ტბებსა და ზღვების ლიმანებში. სსრკ-ში გვხვდება ევრ. ნაწილის სტეპების ზოლში, დას. ციმბირში, ყაზახეთში, შუა აზიასა და ამიერკავკასიაში. ა. იტანს წყლის დიდ მარილიანობას (თითქმის 300°/₀₀-მდე). წყლის ნაირგვარ მარილიანობასთან დაკავშირებით წარმოიქმნება რამდენადმე განსხვავებული აღნაგობის მქონე ფორმები. ა. შეიძლება გამრავლდეს პართენოგენეზურად. ა-თი და მისი ლარვებით კვებავენ თევზებსა და ზღვის სხვა ცხოველებს თევზსაშენებსა და აკვარიუმებში, რისთვისაც ა-ს სპეციალურად აშენებენ.


არტემია (მამალი).

**არტემიდა** (Artemis), ბერძნ. მითოლოგიაში ქალღმერთი, *ზევსისა* და *ლეტოს* ასული, *აპოლონის* ტყუპის ცალი. თავდაპირველად ცხოველთა მფარველად და მეუფედ ითვლებოდა. მას გამოსახავდნენ ფურირმის ან ძუ დათვის სახით, რ-ებიც შემდეგ ა-ს საკულტო ცხოველებად იქცნენ. უძველეს ხანაში ა. მცენარეებისა და ნაყოფიერების ქალღმერთიც იყო, ამასთანავე, ფეხმძიმე ქალებისა და ახალშობილ ბავშვთა მფარველი, ოლიმპიური (ერთიანი ბერძნ.) რელიგიის ჩამოყალიბების ხანაში ა. ნადირობის ქალღმერთია. უფრო გვიან მთვარის ღვთაებაც და *სელენესთან* იქნა გაიგივებული. ა-ს კულტი ფართოდ იყო გავრცელებული ბერძნ. სამყაროსა და რომში, სადაც მას შეესაბამება მთვარის ადგილ. ღვთაება *დიანა*. ა-ს სახელზე აგებულ ტაძართაგან განსაკუთრებით ცნობილი იყო *ეფესოს* ტაძარი, რ-საც „სამყაროს შვიდ საოცრებას" მიაკუთვნებდნენ. ანტ. ხელოვნებაში ა. გამოსახულია მოკლეკვართიანი, ზურგზე კაპარჭმოგდებული მონადირე ქალის სახით. *ო. ლორთქიფანიძე*.


არტემიდა. ძვ. წ. 480 ბერძნული ორიგინალის რომაული ასლი (პომპეის ნაქალაქარი). ეროვნული მუზეუმი. ნეაპოლი.

**არტემოვსკი-გულაკი** პეტრე პეტრეს ძე, იხ. *გულაკ-არტემოვსკი* პ. პ.

**არტერიები** (<ბერძნ. arteria<aēr—ჰაერი და tereō—ვიფარავ,ვიცავ), სისხლძარღვები, რ-ებიც გულიდან სისხლს აწვდის ყველა ორგანოს და ქსოვილს. ა-ს განეკუთვნება ფილტვის ღერო (ფილტვის არტერია), აორტა და ყველა მათი განშტოება. ა-ის კედელი სამშრიანია: გარეთა შრე (ადვენტიცია) აგებულია შემაერთებელი ქსოვილისაგან, შუა (მედია) — გლუვკუნთოვანი ბოჭკოებისა და ელასტ. ქსოვილისაგან, შიგნითა (ინტიმა) — შემაერთებელ ქსოვილზე განფენილი ენდოთელური უჯრედებისაგან. ძირითადად განარჩევენ ელასტიკური ტიპის ა-ს (აორტა, ფილტვის ღერო), რ-ებშიც სისხლი დიდი წნევის ქვეშ (ვერცხლისწყლის სვეტი 120—130 *მმ*) გადადის, და კუნთოვანი ტიპის ა-ს, რ-თაც განეკუთვნება წვრილი და საშუალო დიამეტრის ა. (მხრის, სხივის, ბარძაყის, თითების და სხვ.). კუნთოვანი ტიპის ა-ში გულის შეკუმშვის ინერცია მცირდება და სისხლის შემდგომი გატარებისათვის საჭიროა თვით არტერიის კედლის შეკუმშვა.

მსხვილი ა. გზადაგზა იყოფა უფრო წვრილ — მეორე, მესამე, მეოთხე და ა. შ. რიგის ა-ად. ა-ის ბოლო დანატოტია *არტერიოლა*. ა. ხშირად უკავშირდებიან ერთიმეორეს *ანასტომოზით*, რაც უზრუნველყოფს ე. წ. კოლატერალურ სისხლის მიმოქცევას მთავარ არტერიაში სისხლის ნაკადის შეფერხების დროს. უწვრილეს ა-ს, რ-ებიც არ უკავშირდებიან ერთიმეორეს ანასტომოზებით, საბოლოო ა. ეწოდება.

გულის ყოველი შეკუმშვისას ა-ში გადასული სისხლი მონაცვლეობით იწვევს ა-ის კედლის დაჭიმვასა და მოდუნებას, რაც ცნობილია პულსის სახელწოდებით. *ვ. აბაშიძე*.

**არტერიიტი** (*არტერია* და ბერძნ. itis — ანთება), არტერიის კედლის ანთება. მწვავე ა. ვითარდება მძიმე ინფექციური დაავადებების (ტიფი, სეფსისი, გრიპი, ხუნაგი, ქუნთრუშა და სხვ.) შედეგად. არტერიის კედელში დესტრუქციული ცვლილებები ვითარდება, ელასტ. და კუნთოვანი ბოჭკოები იშლება, რასაც ხშირად დაერთვის *თრომბის* გაჩენა. ჩირქოვანი ა-ის დროს არტერიის კედლის მთლიანობა შეიძლება დაირღვეს ან წარმოიქმნას *ანევრიზმა*. ქრონ. ა. ვითარდება ტუბერკულოზის, აქტინომიკოზის, ათაშანგის, მალარიისა და სხვ ქრონ. დაავადებათა დროს.

**არტერიიტი ვირუსული** (Virus arteriitis), ცხენის ვირუსული დაავადება. ახასიათებს სახსრების ანთება, მაკეობის შეწყვეტა, საერთო სისუსტე. ზოგჯერ ერთვის ცრემლდენა, კონიუნქტივიტი, ქუთუთოებისა და ფეხების შეშუპება, სეროზული გამონადენი ცხვირიდან, გაძნელებული სუნთქვა, მადის დაკარგვა, ფალარათი. დაავადება საგრძნობ ეკონ. ზარალს იწვევს. პროფილაქტიკა: ავადმყოფი ცხოველის იზოლაცია, დაგრილების შეწყვეტა, სადგომის, აკაზმულობის, ცხოველის მოსავლელი საგნების დეზინფექცია.

**არტერიოლა** (ლათ. arteria-ს კნინობითი ფორმა), უმცირესი არტერია, არტერიის ბოლო დანატოტი, რ-იც გადადის კაპილარში. ა-ს კედელი, კაპილარისაგან განსხვავებით, შედგება გლუვკუნთოვანი ბოჭკოებისაგან.

**არტერიოსკლეროზი** (*არტერია* და *სკლეროზი*), არტერიის კედლის გამკვრივება-გასქელება, ვითარდება სხვადასხვა ქრონ. პროცესის (ათეროსკლეროზი, ანთება, ინფექცია, ინტოქსიკაცია და სხვ.) შედეგად. სისხლძარღვის კედელი კარგავს ელასტიკურობას, მისი სანათური ვიწროვდება ან ფართოვდება, რასაც ქსოვილის სისხლით მომარაგების მოშლა მოსდევს. ზოგჯერ ტერმინით „ა." აღნიშნავენ სხეულის გარკვეული ნაწილის ან ორგანოს (კიდურები, თირკმლები, ტვინი) არტერიების სკლეროზულ პროცესს. იხ. *ათეროსკლეროზი*.

**არტერიული კონუსი,** ამფიბიებისა და თევზების გულის ნაწილი, რ-იც უშუალოდ გულის პარკუჭის წინაა მოთავსებული. ა. კ-ის შიგა ზედაპირზე რამდენიმე რიგად განლაგებულია ნახევარმთვარისებრი სარქვლები. კედლის კუნთები განივზოლიანია. ა. კ-ს დამოუკიდებლად შეკუმშვის უნარი აქვს, რაც სისხლის ნაკადს დამატებით ბიძგს აძლევს.

**არტიგასი** (Artigas) ხოსე ხერვასიო (19. VI. 1764, მონტევიდეო, — 23. IX. 1850, ასუნსიონის მახლობლად, პარაგვაი), ურუგვაის სამხ. და პოლიტ. მოღვაწე. ეროვნ. გმირი. ახალგაზრდობიდან მსახურობდა ესპ. კოლონ. არმიაში. 1806—07 აქტიურად მონაწილეობდა მონტევიდეოს მოსახლ. ბრძოლაში ინგლ. წინააღმდეგ. 1811 სათავეში ჩაუდგა აღმ. სანაპიროს (ახლანდ. ურუგვაი) მოსახლ. განმათ. ბრძოლას ესპ. კოლონიზატორების წინააღმდეგ, დაამარცხა ესპ. არმია ლას-პიედრასთან და გამოაცხადა ურუგვაის დამოუკიდებლობა. 1815 თებ. დაამარცხა არგენტინის არმია და წაართვა ქ. მონტევიდეო, მაგრამ დაკარგა იგი პორტუგალიელებთან ბრძოლაში (1817). 1816—20 ხელმძღვანელობდა ურუგვ. ხალხის ბრძოლას ბრაზ. ინტერვენტების წინააღმდეგ. 1820 დასაწყისში ორი მძიმე მარცხი განიცადა პორტუგალია-ბრაზ. და ენტრე-რიოსის პროვინციის ჯარებისაგან, რამაც გამოიწვია მისი პარაგვაიში გადასვლა, სადაც ინტერნირებულ იქნა და სიკვდილამდე იქ დარჩა.

*ლიტ.*: Пинтос Ф. Р., Хосе Артигас, пер. с исп., М., 1964.

*გ. ბოლოთაშვილი*.

**არტიკლი** (ფრანგ. article<ლათ. articulus — ნაწევარი), დამხმარე სიტყვა, ნაწევარი, რ-იც ახლავს არსებით სახელს, წინ უსწრებს (პრეპოზიციული ა.) ან მოსდევს (პოსტპოზიციური ა.) მას და ანიჭებს განსაზღვრულობის ან განუსაზღვრელობის კატეგორიას. ზოგჯერ აღნიშნავს სახელის სქესს, რიცხვს, ბრუნვას. ა. დასტურდება გერმანიკულ, რომანულ, სემიტურ და სხვ. ენებში. მაგ., ინგლ. the, a; გერმ. der, die, das, ein, eine; ფრანგ. le, la, les, un, une, des; არაბ. al. ა-ის კვალი შეიმჩნევა ძვ ქართულშიც: „ნათელი იგი ბნელსა შინა დგას და ბნელი იგი მას ვერ ეწია."

**არტიკულაცია** ფონეტიკაში (ლათ. articulatio — დანაწევრებულად წარმოთქმა<articulo — ვანაწევრებ), სამეტყველო ორგანოთა მოძრაობა ბგერების წარმოთქმისას. ყოველ ბგერას ახასიათებს საკუთარი, სხვა ბგერებისაგან განსხვავებული ა. ბგერის ა-ში გამოიყოფა სამი მომენტი: 1. შემართვა (ექსკურსია) — სამეტყვ. ორგანოების მიერ იმ მდგომარეობის მიღება, რ-იც შესაბამისი ბგერის წარმოსათქმელად არის საჭირო; 2. დაყოვნება — აღნიშნული მდგომარეობის შენარჩუნება დროის გარკვეულ მონაკვეთში; 3. დამართვა (რეკურსია) — დაყოვნების მდგომარეობიდან გამოსვლა. სამეტყველო ნაკადში ამა თუ იმ ბგერის ა. (ძირითადად—შემართვა და დამართვა) განსხვავებულია იმის მიხედვით, თუ რომელ ბგერათა მეზობლობაში წარმოითქმის მოცემული ბგერა: ხდება მომიჯნავე ბგერათა სამეტყვ. მოძრაობის ურთიერთშეხამება, შეგუება. იხ. *კოარტიკულაცია*.

**არტიკულაცია** მუსიკაში, ბგერათა თანამიმდევრული რიგის შესრულების ხერხი მუს. საკრავზე ან სიმღერით. ა-ის ძირითადი სახეებია *ლეგატო* და *სტაკატო*, ნაირსახეობებითურთ; გარდა ამისა —


XIV ს. ბომბარდა.


XV ს. მძიმე ქვემეხი.

*პორტამენტო, გლისანდო.* ტექნიკურად ა. ხორციელდება ხელის (მხარის, მაჯის, თითების), ხემის ან პლექტრის სხვადასხვაგვარი მოძრაობით, სიმღერისას — სახმო აპარატის სხვადასხვაგვარი გამოყენებით.

**არტიკულაცია** კავშირგაბმულობის ტექნიკაში, მეტყველებითი ინფორმაციის გადამცემი კავშირგაბმ. სისტემის ხარისხის საზომი. ა-ით ხასიათდება სისტემის უნარი დაუმახინჯებლად აღიქვას, გადასცეს და კვლავ წარმოქმნას მეტყვ. ელემენტები — ბგერები, მარცვლები, სიტყვები და ფრაზები. ამის შესაბამისად განასხვავებენ ბგერის, მარცვლის, სიტყვისა და ფრაზის ა-ს. ა-ის გაზომვისას იყენებენ სათანადო ცხრილებს. ა-ის სიდიდეს განსაზღვრავენ სწორად მიღებული ელემენტების შეფარდებით ყველა გადაცემულ ელემენტთან და პროცენტობით გამოსახავენ.

**არტილერია** (ფრანგ. artillerie, ძვ. ფრანგ. atillier<ლათ. ars და tirare — მომზადება, აღჭურვა), 1. სახმელეთო ჯარის გვარეობა; 2. შეიარაღების საშუალებათა ერთობლიობა; 3. მეცნიერება, რ-იც შეისწავლის საარტილ. შეიარაღების მოწყობილობას, მის თვისებებსა და გამოყენების ხერხებს.


ქართული ქვემეხი «თეიმურაზი. 1750»

ა., როგორც *სახმელეთო ჯარის* სახეობა, წარმოადგენს ორგანიზაციულად გაფორმებულ შენაერთს, ნაწილსა და ქვეგანაყოფს, რ-ებიც შეიარაღებულია ქვემეხებით, ნაღმსატყორცნებით, რეაქტიული დანადგარებითა და ტანკსაწინაღო მართვადი რეაქტიული ჭურვებით. მის განკარგულებაშია დაზვერვის, კავშირგაბმ., წევის, ტრანსპ. საშუალებები და ცეცხლის სამართავი ხელსაწყოები; გამოირჩევა დიდი ძალითა და სიზუსტით, შეუძლია შორს სროლა (30—35 *კმ*), აქვს ფართო მანევრირებისა და დიდმნიშვნელოვან ობიექტებზე (მიზნებზე) ცეცხლის სწრაფი თავმოყრის უნარი. ა-ის დანიშნულებაა საცეცხლე საშუალებების, სამხ. ტექნიკის, ცოცხალი ძალის, თავდაცვითი ნაგებობებისა და სხვა ობიექტების განადგურება, აგრეთვე საჯარისო ნაწილებისა და შენაერთების მხარდაჭერა ცეცხლით. ორგანიზაციულად შენაერთების, ნაწილებისა და ქვეგანაყოფების შემადგენლობაში შემავალი ა. შეადგენს საჯარისო ა-ს, რ-იც იყოფა კორპუსის, დივიზიის, პოლკისა და ბატალიონის ა-დ. არის კიდევ *უმაღლესი მთავარსარდლობის რეზერვის* ა., რ-იც არ შედის საჯარისო ა-ში. საბრძოლო დანიშნულებითა და ქვემეხების ტიპების მიხედვით ა. შეიძლება იყოს: საჰაუბიცო, საზარბაზნო, რეაქტიული, საზენიტო და ნაღმსატყორცნი. ა-ის სპეც. სახეობას განეკუთვნება ტანკსაწინაღო, სამთო და კაზემატური ა. სამხ.-საზღ. ფლოტის ა-ში შედის სახომალდო (მ. შ. საზენიტო) და სანაპირო ა. სანაპირო ა. შეიძლება იყოს სტაციონარული და მოძრავი. სამხ.-საჰაერო ფლოტში ა-ს იყენებდნენ საბრძოლო თვითმფრინავებზე (ამჟამად შეცვლილია რაკეტული შეიარაღებით). ქვემეხების, ნაღმსატყორცნებისა და რეაქტიული დანადგარების სიმძლავრის მიხედვით ა. არის მსუბუქი, საშუალო, მძიმე, დიდი და განსაკუთრებული სიმძლავრისა. ბალისტიკური თვისებებით განასხვავებენ დაფენილი ტრაექტორიისა (ზარბაზნები) და კიდული ტრაექტორიის (ჰაუბიცები, მორტირები და ნაღმსატყორცნები) ქვემეხებს.


გერმანული ექვსლულიანი ნაღმსატყორცნი.


105 მმ-იანი ჰაუბიცა. საფრანგეთი. 1956.


280 მმ-იანი ზარბაზანი T—131. აშშ. 1956.

ა-ს, როგორც საარტ. შეიარაღების საშუალებათა ერთობლიობას, განეკუთვნება: ზარბაზნები, ჰაუბიცები, მორტირები, თვითმავალი საარტ. და რეაქტიული საბრძოლო დანადგარები, *არაუკუმგორავი ქვემეხები, ნაღმსატყორცნები*, სასროლი იარაღის ყველა სახე — შაშხანები, კარაბინები, პისტოლეტები, ტყვიამფრქვევები, პისტოლეტ-ტყვიამფრქვევები (ავტომატები), გრასატსატყორცნები, ყველა სახის საბრძოლო მასალა — ვაზნები, ჭურვები, ნაღმები; მიმოსვლის საშუალებანი — თვითმავალი მოტორიზებული ლაფეტები, თვლიანი და მუხლუხა საწევრები, რკინიგზის ბაქან-ლაფეტები განსაკუთრებით მძიმე სისტემებისათვის, მიწისზედა და საზენიტო არტილ. და სამიზნო მოწყობილობათა მართვის სხვადასხვა ხელსაწყოები; დაზვერვისა და სროლის უზრუნველყოფის საშუალებები — დურბინდები, სტერეომილები, მანძილსაზომები, სარადიოლოკაციო სადგურები, ელექტრონული გამომთვლელი მანქანები. მეტეოროლ. და ბგერათსაზომი სადგურები, ფოტოგრამმეტრული ხელსაწყოები, საარტ. გიროკომპასები და სხვ.

ა., როგორც მეცნიერება, შეისწავლის საარტ. მოწყობილობის ექსპლუატაციისა და საბრძოლო ტექ. საკითხებს, მათი საბრძოლო გამოყენების წესებსა და სროლის თეორიას. საარტ. მეცნ. მთავარი განყ-ბებია შიგა და გარე *ბალისტიკა*, მატერ. ნაწილის მოწყობილობის საფუძვლები, სროლის თეორია, საარტ. ცეცხლის მართვა და სხვ.

ისტ. ნარკვევი. ა-ს მრავალსაუკუნოვანი ისტორია აქვს. მან შეცვალა კედელსანგრევი და სატყორცნი ტექნიკა, რ-იც ჩაისახა ძვ. აღმ. ქვეყნებში (ეგვიპტე, მესოპოტამიის სახელმწიფოები, ჩინეთი, ირანი და სხვ.). პირველი ცნობები არაბეთში ცეცხლსასროლი იარაღის გამოჩენის შესახებ განეკუთვნება XIII ს. დასასრულს და XIV ს. დასაწყისს. XIV ს-ში ცეცხლსასროლი იარაღი არაბეთიდან გავრცელდა დას. ევრ. ყველა მოწინავე ქვეყანაში. ძვ. რუსეთში ა. პირველად მოხსენიებულია 1382.

ისტ. წყაროებიდან ცნობილია, რომ ცეცხლსასროლი იარაღი (კაჟიანი თოფი და ზარბაზანი) საქართველოში ცნობილი იყო ჯერ კიდევ XV ს-ში. XVIII ს. თბილისში არსებობდა თოფხანა, სადაც ამზადებდნენ გლუვლულიან თოფებს, დამბაჩებსა და ზარბაზნებს. ს. ჯანაშიას სახ. საქართვ. სახელმწ. მუზეუმში ინახება ორი გლუვლულიანი ზარბაზანი წარწერით: „თეიმურაზი, 1750“. ქუთ. ისტ.-ეთნოგრ. მუზეუმში დაცულია სოლომონ I-ის ზარბაზანი ქართ. წარწერით. ცნობილია, რომ ერეკლე II-ს კრწანისის ბრძოლაში (1795) ჰქონდა საარტ. ბატარეა. ამ პერიოდში საქართველოში ა-ის არსებობის შესახებ ცნობებს იძლევიან რუსი, უცხოელი და ქართვ. ისტორიკოსები და მოგზაურები (ს. ბურნაშოვი, ლაიალი, პ. ბუტკოვი, პ. იოსელიანი, დელაპორტი და სხვ.). ამას ადასტურებს აგრეთვე 1797 პარიზში გამოცემული ცნობარი, რ-შიც წერია: „ტფილისში არის იარაღის ჩამოსასხმელი ქ-ნა, სადაც მცირე რაოდენობით ამზადებენ ზარბაზნებს, მორტირებსა და ჭურვებს“ (პოლიევქტოვი მ., ნათაძე გ., ძველი ტფილისი, ტფ., 1930). აღსანიშნავია ერეკლე II-ისა და ქართვ. არტილერისტების — პ. ანდრონიკაშვილის, გ. გურამიშვილის. გ. თარხანმოურავის, სოლ. ჩოლოყაშვილისა და სხვ. დამსახურება ქართ. არტილ. განვითარების საქმეში. 1795 აღა-მაჰმად-ხანს თბილ. აოხრების შემდეგ იარაღის სახელოსნოები, საარტ. საწყობები და ზარბაზნის ჩამოსასხმელი იარაღები საქართველოდან თეირანში გაუგზავნია; თეიმურაზ ბატონიშვილის გადმოცემით, საარტ. საქმის რამდენიმე ოსტატი დაუტყვევებია და ოჯახებიანად სპარსეთში გადაუსახლებია.

ქართ. და რუს. ენებზე არტილ. სახელმძღვანელოების პირველი შემდგენელია რუსეთის ა-ის ერთ-ერთი ფუძემდებელი, რუს. ა-ის პირველი ფელდცოიხმაისტერი ალექსანდრე ბატონიშვილი (არჩილ მეფის ძე), რ-იც პეტრე პირველთან სწავლობდა ევროპაში საარტ. საქმეს.

პირველი ცეცხლსასროლი ქვემეხები წარმოადგენდა რკინის (შემდეგ სპილენძისა და ბრინჯაოს) ნაწრთობ გლუვკედლიან მილებს ყრუ სახაზინო ნაწილით (მასიური მილის უკანა ნაწილი), რ-საც ჰქონდა საფალიე ნასვრეტები მუხტის ასაალებლად; იტენებოდა ლულიდან; ქვემეხის ლულა მაგრდებოდა ხის ჩარჩოზე; ისროდნენ ქვის, ტყვიის, რკინის ბირთვებსა და საფანტს. ქვემეხების ბრინჯაოსაგან ჩამოსხმამ (XV ს.) მნიშვნელოვნად გააადვილა მათი დამზადება, გააუმჯობესა კონსტრუქცია. თავდაპირველად საარტ. ქვემეხებს მხოლოდ ქალაქ-ციხესიმაგრეების შესაიარაღებლად იყენებდნენ და მათ საქალაქო ეწოდებოდა. შემდეგ შეიქმნა ქვემეხები, რ-ებიც განკუთვნილი იყო ციხესიმაგრეების ასაღებად. ასეთ ა-ს საალყო ა. ეწოდა. XV ს. საქალაქო ა-იდან საველე ბრძოლებისათვის გამოიყო ქვემეხების ნაწილი. დას. ევროპის ქვეყნებში ა., როგორც იარაღის დამოუკიდებელი სახეობა, ჩამოყალიბდა XIV ს. II ნახევარში; რუსეთში — XIV ს. ბოლოს და XV ს. დასაწყისში. XV—XVI სს. ა. გარდაიქმნა ჯარის დამოუკიდებელ გვარეობად.

XVIII ს. ევრ. და რუს. მოწინავე არმიებში ხდება მნიშვნელოვანი გარდაქმნები: ორგანიზაციულად ა. იყოფა პოლკის, საველე, საალყო და ციხის ა-დ. ცხენოსანთა მხარდასაჭერად იქმნება სპეც. ცხენოსანი და სამთო-ცხენოსანი ა. (უმთავრესად საკიდარი). XIX ს. შუახანებში ევრ. ყველა არმიაში მკვიდრდება ხრახნილი კუთხვილებიანი იარაღი. გლუვლულიანი ა., რ-იც არ გამოირჩეოდა სროლის სიშორით, უძლური იყო ქვეითი და ცხენოსანი ჯარის წინააღმდეგ ბრძოლაში. გაუმჯობესდა სროლის სიშორე (1500—4000 *მ*-მდე), სისწრაფე, სიზუსტე. ა-ის შემდგომ განვითარებას ხელი შეუწყო ფოლადისაგან ქვემეხის ლულის ჩამოსხმის მეთოდების დაუფლებამ და ლულის დამაგრების თეორიის დამუშავებამ. XIX ს. 80-იან წწ. ყველა სახელმწიფოს არმიები ახლებურად შეიარაღდა ახალი ტიპის შორსსასროლი ა-ით.

რუს.-იაპ. ომში (1904—05) გამომჟღავნდა სწრაფსასროლი ქვემეხების დიდი უპი-


სახომალდე არტილერია.

რატესობა ადრე არსებულ სისტემებთან შედარებით. საარტ. კუთხსაზომისა და პანორამის გამოგონების შედეგად რუსმა არტილერისტებმა ამ ომში პირველად გამოიყენეს სროლის ახალი მეთოდი — სროლა დახურული პოზიციებიდან.

I მსოფლიო ომის დროს ყველა არმიაში იმატა ა-ის რაოდენობამ. გაიზარდა მისი მნიშვნელობაც საბრძოლო ოპერაციებში, გაუმჯობესდა ქვემეხების შორსმსროლობა და სიმძლავრე. მტრის ძლიერი თავდაცვის გასარღვევად ახლა უფრო მასირებულად იყენებდნენ ა-ს, 1 *კმ*. ფრონტზე ხშირად 80-იდან 100-მდე, ზოგჯერ კი 120-იდან 160-მდე ქვემეხი იყრიდა თავს. ომის პერიოდში გამოჩნდა მსუბუქი, ქვეითი ჯარის თანმხლები ა. ყველა მებრძოლ არმიაში მკვეთრად გაიზარდა მთავარსარდლობის რეზერვის ა., პირველ რიგში, მძიმე ა. ტანკებისა და თვითმფრინავების გამოჩენამ აუცილებელი გახადა ა-ის სპეცსახეობის — ტანკსაწინაღო და საზენიტო ა-ის შექმნა. პირველი საზენიტო ქვემეხები გამოიყენეს საფრანგეთში (1915). ომის დროს გერმ., საფრ., ავსტრ. და რუს. ა-ის ნაწილი გადაიყვანეს მექან. წევაზე, რამაც მნიშვნელოვნად გააუმჯობესა ა-ის მანევრული შესაძლებლობები. ყველა მებრძოლ არმიაში ფართოდ გავრცელდა დახურული საცეცხლე პოზიციებიდან სროლა. შეიქმნა საარტ. ინსტრუმ. დაზვერვის სამსახური. უხილავ მიზნებზე სროლის კორექტირებისათვის იყენებდნენ თვითმფრინავებსა და აეროსტატებს.

ომისწინა ხუთწლედებში შექმნილი ძლიერი სოციალ. მრეწვ. ბაზაზე სსრკ-ში დაიწყო ძვ. საარტ. ქ-ნების რეკონსტრუქცია და ახლის აშენება. საბჭ. არმიის შეიარაღებაში შემოიღეს ახალი 45- და 76-*მმ*-იანი, 122- და 152-*მმ*-იანი ზარბაზნები, ჰაუბიცები და ჰაუბიცა-ზარბაზნები, 203- და 305-*მმ*-იანი ჰაუბიცები, 280-*მმ*-იანი მორტირები, 82-, 107- და 120-*მმ*-იანი ნაღმსატყორცნები 37-, 76- და 85-*მმ*-იანი საზენიტო ზარბაზნები. ახალი ქვემეხებით იქნა შეიარაღებული ტანკები, თვითმფრინავები და ხომალდები. საბჭ. მეცნ. და მრეწვ. მუშაკებმა ომის წინ შექმნეს საველე რეაქტიული ა-ის პირველი ნიმუშები.

II მსოფლიო ომში მონაწილე კაპიტალ. სახელმწიფოთა ა. რაოდენობითა და ხარისხით ჩამორჩებოდა საბჭოთა ა-ს; შედარებით ძლიერი იყო ფაშისტური გერმ. ა., მაგრამ იმის გამო, რომ გერმანელები ომში მას ნაკლებ მნიშვნელობას ანიჭებდნენ, ხოლო ავიაციისა და ტანკების როლს გადაჭარბებით აფასებდნენ, იგი ფაქტობრივად ჯარის მეორეხარისხოვან იარაღად გადაიქცა. ომის პირველსავე თვეებში გერმ. სარდლობა დარწმუნდა, რომ ა-ის შეუფასებლობა შეცდომა იყო.

დიდ სამამულო ომში საბჭოთა ა. ქვეით ჯარსა და ტანკებთან ერთად სახმელეთო ჯარების ერთ-ერთ ძირითად გვარეობად, მთავარ საცეცხლე დამრტყმელ ძალად ითვლებოდა. ომის პერიოდში ქვემეხებისა და ნაღმსატყორცნების რაოდენობა საბჭ. არმიაში გაიზარდა 5-ჯერ და უფრო მეტად. განსაკუთრებით სწრაფად ვითარდებოდა რეაქტიული, საზენიტო, ტანკსაწინაღო, თვითმავალი ა. და ნაღმსატყორცნები. საბჭ. ა-ის რაოდენობრივ ზრდას თან ახლდა მისი საბრძოლო თვისებების არსებითი გაუმჯობესება. ომის დროს შეიქმნა ახალი, უფრო ეფექტური 45, 57, 76- და 100-*მმ*-იანი ზარბაზნები, 152-*მმ*-იანი ჰაუბიცები და 160-*მმ*-იანი



85 მმ-იანი საზენიტო ზარბაზანი.

ნაღმსატყორცნები, აგრეთვე უფრო მძლავრნაღმიანი რეაქტიული დანადგარები. შეიქმნა ძლიერი თვითმავალი საარტ. დანადგრები, მნიშვნელოვნად გადიდდა ტანკებისა და თვითმფრინავების საარტ. შეიარაღების ძალა. 1941—42 ცალკეულ ოპერაციებში გამოყენებული იყო 7—12 ათასამდე ქვემეხი და ნაღმსატყორცნი, 1943—45 კი — 20—35 ათასამდე, ხოლო ბერლინის დასკვნითს ოპერაციაში — 45 ათასზე მეტი ქვემეხი, ნაღმსატყორცნი და რეაქტიული დანადგარი. საარტ. შეტევის მეთოდების დამუშავებისა და გამოყენების შედეგად შესაძლებელი გახდა ა-ის განუწყვეტელი ცეცხლით მოწინააღმდეგის ძლიერი თავდაცვის გარღვევა. შეტევის მთავარი მიმართულებების უბნებში ა-ის თავმოყრისათვის საჭირო იყო ფართო ოპერატ. და ტაქტიკური მანევრების ჩატარება, პირველ რიგში, უმაღლესი მთავარსარდლობის რეზერვის ა-ის საშუალებით. ვინაიდან ესოდენ დიდი რაოდენობის საარტ. პოლკების მართვა ძნელი იყო, 1942 ბოლოსათვის აუცილებელი გახდა საარტ. ბრიგადებისა და დივიზიების შექმნა, ხოლო 1943 გაზაფხულისათვის — უფრო მძლავრი — გარღვევის საარტ. დივიზიებისა და კორპუსებისა.

საბჭოთა ა-მ დიდი როლი შეასრულა ფაშისტურ გერმანიაზე გამარჯვების მოპოვებაში. ომის დროს აშკარა იყო მისი დიდი უპირატესობა მტრის ა-ზე, როგორც საბრძოლო შესაძლებლობებით, ისე გამოყენების ხელოვნებით.

ომის შემდგომ პერიოდში ეკონომიურად და მეცნ.-ტექნიკურად მოწინავე ქვეყნებში ა. განაგრძობს განვითარებას. უმჯობესდება მისი შორსმსროლობა, სწრაფმსროლობა და მანევრირების უნარი; ფართოდ ინერგება სროლისათვის მომზადების და ცეცხლის მართვის პროცესების ავტომატიზაცია და მექანიზაცია; შექმნილია ბირთვულმუხტიანი საარტ. ჭურვები. არმიის მთლიანმა მოტორიზებამ გამოიწვია თვითმავალი ა-ის შექმნის აუცილებლობა. ა-ის შემდგომი განვითარება დაფუძნებულია მათ., ფიზ., ქიმ., კიბერნ., ელექტრონიკისა და მეცნ. სხვა დარგების ახალ მიღწევებზე. შეიარაღებას შეემატა საჰაუბიცო, საზენიტო ა. და ნაღმსატყორცნების ახალი ნიმუშები. განსაკუთრებით სწრაფად ვითარდება რეაქტიული ა. დიდი ყურადღება ექცევა ტანკებთან ბრძოლის საარტ. საშუალებათა განვითარებას; გაუმჯობესდა ტანკსაწინაღო ა-ის ქვემეხების კონსტრუქცია, ჭურვების საწყისი სიჩქარე და ჯავშანგამტანობა. 50-იან წლებში შეიქმნა ტანკებთან ბრძოლის ახალი ეფექტური საშუალებანი, ტანკსაწინაღო მართული რეაქტიული ჭურვები (ერთი ჭურვი სპობს ნებისმიერ ტანკს რამდენიმე კილომეტრის მანძილზე). მოტომსროლელი შენაერთები შეიარაღდა ახალი ეფექტური გრანატსატყორცნებითა და არაუკუმგორავი ქვემეხებით. უფრო ძლიერად არის შეიარაღებული თანამედროვე ტანკები, ხომალდები და სამხ.-საზღვაო ფლოტის სანაპირო დაცვა. მიუხედავად სარაკეტო-ბირთვული იარაღის განვითარებისა, ა. რჩება ბრძოლის მნიშვნელოვან ცეცხლსასროლ საშუალებად. ყველა ამოცანას ა. ასრულებს ტაქტიკური და ოპერატიულ-ტაქტიკური დანიშნულების სარაკეტო ჯარებთან შეთანხმებით. ა-ის საბრძოლო მოქმედება მჭიდროდ არის დაკავშირებული მოტომსროლელი, სატანკო, საავიაციო-სადესანტო, დესანტის ჯარების და ავიაციის მოქმედებასთან.

*ლიტ.*: Энгельс Ф., Избранные военные произведения, т. 1, М., 1958; История отечественной артиллерии, т. 1, кн. 1—3; т. 2, кн. 4; т. 3, кн. 7—8, М.—Л., 1959—66; Нилус А. А., История материальной части артиллерии, ч. 1—2, СПб., 1904; 50 лет Вооруженных Сил СССР (1918—1968), М., 1968; Фрунзе М. В., Избранные произведения, т. 1—2, М., 1959; Эрр Ф. Ж., Артиллерия в прошлом, настоящем и будущем, М., 1925.

**არტიომენკო** სტეფანე ელიზარის ძე [დ. 9 (22).I. 1913, ს. რაცულოვო, ახლანდ. ოდესის ოლქი], პოლკოვნიკი, ორგზის საბჭ. კავშირის გმირი. ეროვნებით უკრაინელი, სკკპ წევრი 1941-იდან. 1941 აგვისტოდან მონაწილეობდა დიდ სამამულო ომში. I ბელორუსიის ფრონტზე, ვარშავის სამხრეთით მტრის თავდაცვის გარღვევისათვის ბრძოლაში და მდ-ების ნეტცეს და ოდერის წარმატებით ფორსირების დროს 397-ე მსროლელი დივიზიის 447-ე პოლკის ბატალიონის უნარიანი ხელმძღვანელობისათვის ორჯერ (1945 წ. 27 თებერვ. და 31 მაისს) მიენიჭა საბჭ. კავშირის გმირის წოდება. 1955-იდან თადარიგშია. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 5 სხვა ორდენითა და მედლებით.

**არტიომი,** ქალაქი (1938-იდან) რსფსრ ზღვისპირეთის მხარეში, მურავიოვ-ამურსკის ნ.-კ-ის ჩრდ. ნაწილში. რკინიგზის სადგ. (ოზიორნიე-კლიუჩი), ვლადივოსტოკიდან 45 *კმ*. 67 ათ. მცხ. (1974; 1939 წ.— 35 ათ., 1959 წ. — 56 ათ.). მურა ნახშირის მოპოვება და გამდიდრება. პიანინოების, ხალიჩებისა და ავეჯის ფ-კები, ფაიფურის ქ-ნა, საშენ მასალათა წარმოება. ელექტრომექან. სახელოსნოები. შორეული აღმ. პოლიტექ. ინ-ტის საღამოს განყ-ბა, საღამოს სამთო-სამშენებლო და ინდუსტრ.-პედ. ტექნიკუმები. დაბა ა. დაარსდა 1924.



175 მმ-იანი ზარბაზანი. აშშ. 1956.



რეაქტიული გამშვები დანადგარების ბატარეა.



ს. არტიომენკო



ტანკსაწინაღო მართული რეაქტიული ჭურვები.



რაკეტული დანადგარების ბათქი.

სახელი ეწოდა რევოლუციონერ *არტემის* (თ. ა. სერგეევის) პატივსაცემად.

**არტიომოვსკი,** ქალაქი რსფსრ სვერდლოვსკის ოლქში, მდ. ბობროვკის ნაპირზე. სარკინიგზო კვანძი (ეგორშინო). 38 ათ. მცხ. (1974). ეგორშინოს ქვანახშირის აუზის ცენტრი. მანქანათმშ. ქ-ნა. 1922 აშენდა ეგორშინოს სრესი. ქალაქი შეიქმნა 1938 მეშახტეთა რამდენიმე დაბის გაერთიანებით. ა. ეწოდა რევოლუციონერ *არტემის* (თ. ა. სერგეევის) პატივსაცემად.

**არტიომოვსკი,** ქალაქი (1924-მდე ბ ა ხ მ უ ტ ი) უკრ. სსრ დონეცკის ოლქში, მდ. ბახმუტის ნაპირზე. არტიომოვსკის რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგური, 89 ათ. მცხ. (1974; 1939 წ. — 55 ათ., 1959 წ. — 61 ათ.), ქვამარილის მოპოვება (სსრკ მთელი მოპოვების 43%). საშენ მასალათა წარმოება (თაბაშირი, ცარცი, ცეცხლგამძლე თიხა), ლითონდასამუშ., კვების და მსუბუქი მრეწვ. საწარმოები. მარილის მრეწვ. საკავშ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტი. უკრ. დაუსწრებელი პოლიტექ. ინ-ტის ზოგადტექნ. ფაკ-ტი, კერამ.-მექან., ინდუსტრ. და რკინიგზის ტრანსპ. ტექნიკუმები, სამედ., პედ. და მუს. სასწავლებლები, გეოლ. მუზეუმი. ა. იხსენიება 1571-იდან. სახელი ეწოდა რევოლუციონერ *არტემის* (თ. ა. სერგეევის) პატივსაცემად.

არტიშოკი: 1. მცენარე; 2. ყვავილედი.

**არტისტი** (ფრანგ. artiste < ლათ. ars — ხელოვნება) — *მსახიობი,* მუსიკოსშემსრულებელი. ფართო გაგებით — ადამიანი, რ-იც ხელოვნების ამა თუ იმ დარგში ეწევა შემოქმედებითს საქმიანობას.

**არტიუხინა** ალექსანდრა ვასილის ას. [25. X (6. XI). 1889, ვიშნივოლოჩეკი,—7. IV. 1969, მოსკოვი], საბჭ. პარტიული და პროფკავშირული მოღვაწე. სოციალ. შრომის გმირი (1960). კომპარტიის წევრი 1910-იდან. რევ. მოღვაწეობისათვის იყო დაპატიმრებული და გადასახლებული. 1908-იდან მუშაობდა პროფკავშირებში, 1917-იდან — ხელმძღვანელ პარტ. და საბჭ. სამუშაოებზე რუსეთის სხვადასხვა ქალაქში, 1924-იდან რკპ (ბ) ცკ-ის აპარატში მუშა და გლეხ ქალთა განყ-ბის გამგედ და (1924—31) ჟურნ. „რაბოტნიცას" რედაქტორად; 1934—38 ბამბეულის მრეწვ. მუშაკთა პროფკავშირის ცკ-ის თავ-რეა. 1938—51 მოსკ. სხვადასხვა საფეიქრო ფ-კის დირექტორი; 1951-იდან პერსონალური პენსიონერი. იყო პარტ. XIII—XVI ყრილობების დელეგატი. დაჯილდოებულია 3 ლენინის ორდენით, „საპატიო ნიშნის" 2 ორდენით, აგრეთვე მედლებით.

ვ. არტმანე.

**არტიუხოვის ყორღანი,** *ბოსფორის სახელმწიფოს* დროის სამარხეული კომპლექსი ხუტორ არტიუხოვისთან, ძვ. ფანაგორიის მახლობლად (ტამანის ნ.-კ., კრასნოდარის მხარის ტემრიუკის რ-ნი). გათხრებისას იპოვნეს ქვაყუთები (ძვ. წ. III ს. — ახ. წ. I ს.), რ-ებშიც სინდების არისტოკრ. გვარის მიცვალებულები ესვენა. საყურადღებოა 3 სამარხი (ძვ. წ. 140—125), რ-ებშიც აღმოჩნდა ოქროს სამკაული, ვერცხლისა და თიხის ჭურჭელი, სარკეები, ქვის მძივები და სხვ.

*ლიტ.*: Максимова М. И., Еще раз о дате Артюховского кургана, «Советская археология», 1967, № 2.

ი. არტობოლევსკი.

**არტიშოკი** (Cynara), მრავალწლოვანი ბალახოვანი მცენარის გვარი რთულყვავილოვანთა ოჯახისა. ცნობილია 12-მდე სახეობა, სსრკ-ში, უმთავრესად კრასნოდარის მხარეში, კულტივირებულია ნამდვილი ა. (C. scolymus), რ-საც აქვს უმეტესად დატოტვილი, 0,5—1 *მ* სიმაღლის ღერო, დიდი, დანაკვთული ან ფრთისებრ განკვეთილი ფოთოლი და კარგად განვითარებული ყვავილები. საჭმელად ხმარობენ ყვავილედის ხორციან ყვავილსაჯდომსა და გარეთა წვნიანი ქერქლის ბოლოებს, რ-იც დიდი რაოდენობით შეიცავს ნახშირწყლებსა და არომატულ ნივთიერებებს. ა-ს იყენებენ აგრეთვე პირუტყვის საკვებად (მწვანე საკვები, სილოსი) და დეკორ. მცენარედ. მრავლდება თესლით და ვეგეტატიურად (გადაწვენით). სსრკ-ში გავრცელებულია ჯიშები: იისფერი ა., ლაონის 19 და მაიკოპის 41.

**არტმანე** ვია (ნამდვ. სახელი ალიდა ფრიცის ასული) (დ. 21. VIII. 1929), ლატვიელი საბჭ. მსახიობი. სსრკ სახ. არტისტი (1969). 1949 დაამთავრა რიგის ი. რაინისის სახ. სამხატვრო თეატრთან არსებული სტუდია და ჩაირიცხა ამავე თეატრის დასში. ითამაშა ოფელიას, ჯულიეტას (შექსპირის „ჰამლეტი", „რომეო და ჯულიეტა"), ლაიმდოტას (რაინისის „ცეცხლი და ღამე") და სხვ. როლები. კინოში შეასრულა დაცეს („ღრუბლის ქულების მიღმა", 1957), სონიას („მშობლიური სისხლი", 1964), ქალის („სიკვდილი არავის არ უნდოდა", 1966), კრისტინას („ედგარი და კრისტინა", 1967) და სხვ. როლები. დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის" ორდენით.

**არტო** (Artaud) ანტონენ (4. IX. 1896, მარსელი, — 14. III. 1948, სენის ივრი), ფრანგი მწერალი. 1913 გამოაქვეყნა „მისტიკური სონეტები". ერთხანს დაუახლოვდა *სიურრეალიზმს,* მაგრამ მალე გაემიჯნა მას („დიდი ღამე ანუ სიურრეალისტური ბლეფი", 1927). 1935 დაიდგა მისი ტრაგედია „ჩენჩი", რ-იც მკვეთრად უპირისპირდებოდა ტრადიციულ დრამატურგიას. 1938 გამოაქვეყნა ესეი „თეატრი და მისი ორეული", რ-შიც „სისასტიკის თეატრის" პრინციპები ჩამოაყალიბა. ა-ს ეკუთვნის ბიოგრ. ხასიათის ნაწარმოები „ვან გოგი..." (1947). ა. მიჩნეულია „აბსურდის თეატრის" ერთ-ერთ წინამორბედად.

**არტობოლევსკი** ივანე ივანეს ძე [დ. 26. IX (9. X). 1905, მოსკოვი], საბჭოთა მეცნიერი მექანიზმებისა და მანქანათა თეორიის დარგში, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1946). სოციალ. შრომის გმირი (1969). 1926 დაამთავრა კ. ა. ტიმირიაზევის სახ. მოსკ. სას.-სამ. აკადემია. მოსკოვის სახელმწ. უნ-ტის პროფესორი (1932—49), მოსკ. საავიაციო ინ-ტის პროფესორი (1942-იდან), 1937-იდან მუშაობს მანქანათმცოდნეობის ინ-ტში. ა-მ შექმნა სივრცითი მექანიზმების კლასიფიკაცია და მათი კინემატიკური ანალიზის მეთოდები; სსრკ-ში პირველმა დაწერა მონოგრაფია სივრცითს მექანიზმებზე („სივრცითი მექანიზმების თეორია", 1937). შექმნა რთული,მრავალრგოლიანი მექანიზმების კინემატიკური ანალიზის მეთოდები (1939). მუშაობს მანქანათა დინამიკის შესწავლის თეორ. და ექსპერ. მეთოდების პრობლემებზე. ა. არის საკავშ. საზ-ბა „ცოდნის" გამგეობის თავ-რე (1966), სსრკ VII—IX მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. მიღებული აქვს პ. ჩებიშევის სახ. პრემია (1946), ჟოლიო-კიურის სახ. მედალი (1959), ჯ. უატის სახ. მედალი (1947) და სხვ.; დაჯილდოებულია 3 ლენინის ორდენით, 2 სხვა ორდენითა და მედლებით.

**არტსენი** (Artsen) პიტერ (1508/9, ამსტერდამი, — 3. VI. 1575, იქვე), ნიდერლანდელი ფერმწერი. მუშაობდა ანტვერპენსა და ამსტერდამში. თავის თანამედროვეთაგან განსხვავებით, რ-ებიც იტალ. ფერწერის ნიმუშებს ბაძავდნენ, ა., ისევე როგორც პ. *ბრეიგელი,* ეროვნულ ტრადიციას ემყარებოდა. იგი ხალხის ცხოვრებიდან აღებული ჟანრული სცენებისა და ნატურმორტების ოსტატია. მთავარი ნამუშევრებია: „სამზარეულო" (სახელმწ. სამხატვრო მუზეუმი. კოპენჰაგენი), „მზარეული ქალი" (1559, ბრიუსელის მუზეუმი), „გლეხები ბაზრობაზე" (1550, ვენის მუზეუმი), „ნანადირევით მოვაჭრე" (ერმიტაჟი) და სხვ.

**არტუა** (Artois), ისტ. ოლქი ჩრდ. საფრანგეთში. ამჟამად მისი ტერიტ. დიდი ნაწილი პა-დე-კალეს დეპარტამენტში შედის. მთავარი ქალაქი — არასი. ა. მნიშვნელოვანი სამრეწვ. რ-ნია. ქვანახშირის მოპოვება, მეტალ., მანქანათმშ., საფეიქრო, კვების მრეწველობა.

XII ს. დამლევამდე ა. ფლანდრიის საგრაფოში შედიოდა. 1180 საფრ. მეფემ *ფილიპე II-მ* იგი მეუღლის მზითევში მიიღო. 1191 ა. *აპანაჟად* გადაეცა საფრ. ტახტის მემკვიდრეს, 1223 შეუერთდა სამეფო დომენს. 1237 ა. საგრაფო გახდა. 1382 მემკვიდრეობით გადაეცა ფლანდრიის გრაფ ლუი დე მალს, მისი სიკვდილის შემდეგ 1384 — მის სიძეს ბურგუნდიის ჰერცოგ ფილიპე გულადს და ა. ბურგუნდიის ჰერცოგთა სამფლობელოს (1384—1477) შეუერთდა. ბურგუნდიის უკანასკნელი ჰერცოგის *შარლ გულადის* დაღუპვის შემდეგ, 1477, ა. დაიპყრო საფრანგეთმა, 1493 სანლისის ზავით დაუთმო ავსტრიას, თუმცა საფრ. მეფემ მაინც შეინარჩუნა ა-ზე სიუზერენიტეტი, რ-იც გაუქმდა მადრიდის ზავით (1526). ა. გადავიდა ჰაბსბურგების სრულ საკუთრებაში, შეუერთდა ნიდერლანდს და შევიდა *კარლ V-ის* იმპერიაში. 1556 ნიდერლანდის სხვა პროვინციებთან ერთად ა-ს განაგებდა ესპანეთი. *ნიდერლანდის ბურჟუაზიული რევოლუციის* დროს ა-სა და ენოს რეაქციული კათოლიკე თავადაზნაურობა აჯანყდა (1578 ოქტ.) და ქ. არასში დაიდო *არასის უნია* (1579). *ოცდაათწლიანი ომის* დროს ა. დაიპყრო საფრანგეთმა.

I მსოფლიო ომის დროს ა. დიდი ბრძოლების (1914 სექტ.-დეკ., 1915 მაისი, სექტ.-ოქტ., 1917 აპრ.-მაისი) ასპარეზად გადაიქცა. *გ. ჟორდანია.*

**არტუზოვი** (ნამდვ. გვარი ფ რ ა უ ჩ ი) არტურ ხრისტიანის ძე (II. 1891, სოფ. უსტინოვო, კაშირის მაზრა, ტვერის გუბ., — VII. 1943), ჩეკისტი. კომპარტიის წევრი 1917-იდან. შვეიც. წარმოშობის იტალიელი. დაამთავრა პეტროგრ. პოლიტექ. ინ-ტი (1917). იბრძოდა საბჭ. ხელისუფლების დამყარებისათვის ჩრდილოეთში. 1918 იყო რესპ. სამხ.-რევ. საბჭოს კონტრდაზვერვის ორგანოების განყ-ბის კომისარი და უფროსი. 1919-იდან მუშაობდა საპასუხისმგებლო თანამდებობებზე სრულიად რუს. საგანგებო კომისიის — მთავარი პოლიტ. სამმართველოს ცენტრ. აპარატში. იყო საბჭოთა კონტრდაზვერვის ერთ-ერთი გამოჩენილი ხელმძღვანელი, მონაწილეობდა მსხვილი კონტრრევ. და ჯაშუშური ორგანიზაციების ლიკვიდაციაში, კერძოდ, ხელმძღვანელობდა სავინკოველთა ორგანიზაციის მოსპობას, ბ. *სავინკოვის* დაპატიმრებას. დაჯილდოებულია წითელი დროშის ორდენით.

**არუბანი,** ა რ უ ბ ა ი ნ ი, უ ა რ უ ბ ა ნ ი, *ურარტელთა* ღვთაება, ქალღმერთი. მთავარ ღვთაება *ხალდის* მეუღლე.

**არუდი** (სპარს.-თურქ. გამოთქმით — ა რ უ ზ), არაბული ლექსთწყობის სისტემა, გამოყენებული ჯერ კიდევ ისლამამდელ პოეზიაში. ა-ის თეორ. საფუძვლები დაამუშავა VIII ს. არაბმა ფილოლოგმა ალ-ხალილ იბნ აჰმად ალ-ფარაჰიდიმ. ა-ის სისტემაში გამოყოფილია 4 რიტმული კომპონენტი, რ-თა სხვადასხვა კომბინაცია ქმნის 8 ტერფს: ∪——, —∪—, ∪———, ——∪—, —∪——, ∪—∪∪—, ∪∪ —∪—, ———∪. არაბ. პოეტიკურ ლიტ-რაში ტერფთა აღსანიშნავად იხმარება მნემონური სიტყვები, ნაწარმოები ერთ-ერთი არაბ. ძირიდან. 8 ტერფის სხვადასხვა წესით შეერთებით მიიღება 16 სალექსო საზომი. 7 მათგანი ერთი და იმავე ტერფის გამეორებითაა შექმნილი: ჰაზაჯი ∪———/



ატლანტის ოკეანე, ზედაპირული წყლის ტემპერატურა და დინებანი
ზამთარი
ჩრდილოეთ ნახევარსფეროში
ზაფხული
ჩრდილოეთ ნახევარსფეროში
ზედაპირული წყლის ტემპერატურა °C
თებერვალსა და აგვისტოში
0
5
10
15
20
25
30
ცივი დინება
თბილი დინება
მცურავი ყინულების საშუალო
საზღვარი თებერვალსა და აგვისტოში
1:100 000 000

∪———/∪———, რაჯაზი ——∪—/——∪—/——∪—, რამალი —∪——/—∪——/—∪——, ვაფირი ∪—∪∪—/∪—∪∪—/∪—∪∪—, ქამილი∪∪—∪—/∪∪—∪—/∪∪—∪—, მუთაკარიბი∪——/∪——/∪——/∪——, მუთადარიქი—∪—/—∪—/—∪—/—∪—; დანარჩენი 9 საზომი არაერთგვაროვანი ტერფებისგან შედგება: ტავილი ∪——/∪———/∪——/∪———, ბასიტი ——∪—/—∪—/——∪—/—∪—, მადიდი —∪——/—∪—/—∪——/—∪—, სარი ——∪—/——∪—/———∪, მუნსარიჰი ——∪—/———∪/——∪—, ხაფიფი —∪——/——∪—/—∪——, მუდარი ∪———/—∪——/∪———, მუკთადაბი ———∪/——∪—/——∪—, მუჯთასი——∪—/—∪——/—∪——. მოცემული სქემები სალექსო სტრიქონებში ორჯერ მეორდება, ვინაიდან ყოველი სტრიქონი ორი ნახევრისგანაა შემდგარი; ამასთან, პირველი ნახევრის ბოლო ტერფსა და მეორე ნახევრის შესაბამის ტერფს განსხვავებული თვისებები აქვს. სტრიქონს შესაძლებელია აკლდეს 1 ტერფი, ან მთელი ნახევარი, ან ორი მესამედი. გარდა ამისა, გადახრათა წესების (ზიჰაფათი და ილალი) მოქმედების შედეგად ყოველ ტერფს რამდენიმე ვარიანტი აქვს. მაგალითად, ტავილის ბოლო ტერფი გვხვდება 3 სახით: ∪———, ∪—∪— და ∪——. სულ 8 ტერფი წარმოდგენილია დაახლ. 37 ვარიანტით, ხოლო 16 საზომს პრაქტიკულად აქვს დაახლოებით 67 სახეობა. XX ს. არაბ. პოეზიაში ა-ის გვერდით დასტურდება მისგან ტრანსფორმირებული სახე—ალ-შირ ალ-ჰურ, რ-შიც გამოყენებულია ა-ის სისტემის შემადგენელი 7 ტერფი; სტრიქონი რომელიმე ამ ტერფის გამეორებითაა მიღებული; ამასთან, სტრიქონს ფიქსირებული სიგრძე აღარ აქვს.

სამეცნ. ლიტ-რაში ა. კვალიფიცირებულია როგორც გრძელ და მოკლე მარცვალთა კანონზომიერ მონაცვლეობაზე (კვანტიტეტური სისტემა) დამყარებული ლექსთწყობა. მას შემდეგ, რაც უკანასკნელმა გამოკვლევებმა გამოავლინა ალ-ხალილის მიერ აგებულ სისტემაში მახვილის ფიქსაციის ფაქტი, გამოითქვა ვარაუდი, რომ ა-ის სისტემაში მონაწილეობს მახვილიც, როგორც რიტმის ერთ-ერთი წარმომქმნელი ერთეული.

ა. აითვისა სპარსულ და თურქულენოვანმა პოეზიამ. სპარსულში არ იხმარება 5 არაბული საზომი (ტავილი, ბასიტი, მადიდი, ვაფირი, ქამილი), სამაგიეროდ დამატებულია 3 ახალი: კარიბი ∪———/∪———/—∪——,ღარიბი (ჯადიდი)—∪——/—∪——/——∪—, მუშაქილი—∪——/∪———/∪———. ე. წ. რუბაის საზომი, რ-იც სპარსულშია გავრცელებული, ა-ის სქემაში ხელოვნურადაა შეტანილი.

*ლიტ.*: Вахид Табризи, Джам'и мухтасар. Трактат о поэтике, изд. текста и пер. А. Е. Бертельса, М., 1959; Bloch A., Vers und Sprache im Altarabischen, Basel, 1946; Weil G., Grundriß und System der altarabischen Metren, Wiesbaden, 1958. *ა. სილაგაძე.*

**არუზი,** იხ. *არუდი.*

**არუთა,** სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (დურიფშის სოფსაბჭო), მდ. დოხურთის მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 260 *მ,* შავი ზღვიდან 11 *კმ,* გუდაუთიდან 14 *კმ.* დურიფშის კოლ-ბა (მეჩაიეობა). დაწყ. სკოლა, საშ. სკოლა სოფ. დურიფშში (3 *კმ*).

**არუთა,** სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (ყულანურხვის სოფსაბჭო). ზ. დ. 120 *მ,* შავი ზღვიდან 6 *კმ,* გუდაუთიდან 14 *კმ.* 4 მარტის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). დაწყ. სკოლა, საშ. სკოლა სოფ. ყულანურხვაში (4 *კმ*).

**არუთინიანი** ალექსანდრე გრიგოლის ძე (დ. 23. IX. 1920, ერევანი), სომეხი საბჭ. კომპოზიტორი, სომხ. სსრ სახ. არტისტი (1970), სკკპ წევრი 1952-იდან. ნაწარმოებები: „კანტატა სამშობლოზე" (1948, სსრკ სახელმწ. პრემია, 1949), საზეიმო უვერტიურა (1940), სიმფონია (1957), ვოკალურ-სიმფ. პოემა „თქმულება სომეხ ხალხზე" (1961), კონცერტინო ხუთი ჩასაბერი საკრავისათვის (1964), კონცერტი კოლორატურული სოპრანოსათვის (1949), სიმფონიეტა (1966), „ოდა ლენინს" (1967), ოპერა „საიათნოვა" (დაიდგა 1969) და სხვა. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით.

**არუშა** (Arusha), ქალაქი ტანზანიის ჩრდ. ნაწილში, ვულკან მერუს სამხრ. მთისძირში. არუშის ოლქის ადმ. ცენტრი. 32,3 ათ. მცხ. (1967). რკინიგზით უკავშირდება დარ-ეს-სალამს, ნავსადგურებს ტანგას და მომბასას (კენია). საავტ. გზების კვანძი, წისქვილები, ხორცის საკონსერვო მრეწვ., პირეტრუმის ექსტრაქტის დამზადება, ყავის გადამუშავება. სამკერვალო ფ-კა, რადიოაპარატურის აწყობა. სავაჭრო (ყავა, პირეტრუმი, მსხვ. რქ. საქონელი) და ტურიზმის ცენტრი.

**არუხლო,** სოფელი ბოლნისის რ-ნში, მდ. ქცია-ხრამის მარჯვ. ნაპირზე. იმირასანის სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., ასანხოჯალო, ასმალარი, იმირასანი, პატარა მუღანლო, სისკალა, ტაშტიკულარი. ქოლაგირი, ქოჩულო). ზ. დ. 420 *მ,* ბოლნისიდან 15 *კმ.* მებოსტნეობა-მერძევეობის საბჭ. მეურნეობა, ხაჭო-არაჟნის საამქრო. საშ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, საავადმყოფო, კავშირგაბმ. განყ-ბა. XVII–XVIII სს. გუმბათიანი „ყვითელი ეკლესია", IX—X სს. ეკლესია, ციკლოპური ციხე. ა-ს მიდამოებშია აგრეთვე IX—X სს. ეკლესია.

**არუხლოს გორა,** ნ ა ხ ი დ უ რ ი, მრავალფენიანი ნამოსახლარი ბოლნისის რ-ნში, სოფ. არუხლოსთან, მდ. ქცია-ხრამის და მაშავერის შესართავთან. ა. გ-ზე გათხრილია ენეოლითური ხანის (ძვ. წ. V—IV ათასწლ.) ფენები (ალიზის მრგვალი საცხოვრებელი სახლები, სამეურნეო ორმოები და სხვ.). ა. გ-ს შემოვლებული ჰქონდა თავდაცვითი თხრილი. აღმოჩენილია ქვიშანარევი თიხის ნაძერწი ჭურჭელი, მიწის დასამუშავებელი ქვის, რქისა და ძვლის იარაღი, ქვის ქანდაკებები, ალიზის ძირბრტყელი, ამობურცულზედაპირიანი აგურები და მრგვალანაბეჭდებიანი თიხის *ბულა,* რ-ზედაც ირემი და ლომია გამოსახული.

ა. გ-ის კულტურა ქრონოლოგიურად *მტკვარ-არაქსის კულტურის* წინამორბედია. მისი საწყისი ეტაპი ჩრდ. მესოპოტამიის ჰასუნის და *ჰალაფის კულტურებს* უახლოვდება. შულავრის გორაზე ამავე კულტ. შემცველი ფენა რადიოაქტიური ნახშირბადის მეთოდით დათარიღებულია 6625±210 წლით (ძვ. წ. 4655±210). ა. გ-ზე არის ადრინდ. ანტ. ხანის (ძვ. წ. VI—IV სს.) ნამოსახლარიც (ნაგებობათა ქვის წყობის ნაშთები, სამეურნეო ორმოები და სამარხები).

*ლიტ.*: Чубинишвили Т. Н., К древней истории Южного Кавказа, [т.] 1, Тб., 1971; Чубинишвили Т. Н., Кушнарева К. Х., Новые материалы по энеолиту Южного Кавказа, «მაცნე», 1967, № 6. *ტ. ჩუბინიშვილი.*

**არფა** (გერმ. Harfe), ერთ-ერთი უძველესი სიმებიანი საკრავი. თანამედროვე ა. 46-სიმიანია. სიმები ვერტიკალურად არის გაბმული რეზონატორიან სამკუთხა ჩარჩოზე. აწყობენ დიატონური წესით; ძირითადი წყობაა დო-ბემოლ მაჟორი. საკრავის საყრდენზე სიმების შესაბამისად შვიდი სამკუთხა კბილანაა, რ-ებშიც პედალებია ჩადგმული. პედალის ერთი მოძრაობა ნახევარტონით ან ერთი ტონით ცვლის თითოეულ ბგერას ა-ის მთელი დიაპაზონის მანძილზე. ა-ის დო-სიმები წითელია, ფა-სიმები—ლურჯი, დანარჩენები კი თეთრი ფერისა. დიდი ოქტავის ფამდე სიმებს აბრეშუმის ძაფი და ლითონის სირმა აქვს შემოხვეული, დანარჩენი სიმები ნაწლავებისგან მზადდება. ა. ფართოდ იყო გავრცელებული ძვ. ინდოეთში, ჩინეთში, იაპონიაში, აფრ. ქვეყნებში, ეგვიპტესა და საბერძნეთში. თანამედროვე ა. შექმნა ფრანგმა ოსტატმა ერარმა (1758—1831).

**არფა,** ა ღ მ ო ს ა ვ ლ ე თ ი  ა რ ფ ა ჩ ა ი, მდინარე სომხ. სსრ და ნახიჩევანის ასსრ-ში, არაქსის მარცხ. შენაკადი. სიგრძე 128 *კმ,* აუზის ფართ. 2630 *კმ*². სათავე აქვს ზანგეზურის ქედზე. შუაწელში მიედინება მთათაშუა ქვაბულში. იყენებენ სარწყავად, რის გამოც ზაფხულობით ვერ აღწევს მდ. არაქსამდე. მდინარის ზემო დინებაშია კურორტი ჯერმუკი. შენდება გვირაბი (48,6 *კმ*), რ-ითაც ა. სევანის ტბაში ჩავა.

**არფალიქი** (თურქ. arpa—ქერი, arpalik—ქერისა), ფეოდ. მიწათმფლობელობის ფორმა შუა საუკ. ოსმალეთში. თავდაპირველად ა. ეწოდებოდა მიწას, რ-იც ცხენის საკვების მოსაყვანად დამატებით ეძლეოდა საკარგავით შეწყალებულ მხედარს — *სიფაჰის.* შემდეგ ა. აღნიშნავდა ოსმალეთის ცენტრ. ადმ. და კარის მოხელეების, მაღალი და საშ. რანგის სას. პირებისა და სახელმწ. მესაზღვრე ციხისთავებისათვის ნაბოძებ მიწას ან ფულადს სარჩოს. ა-ის სახელწოდებით ციხისთავებს ზოგჯერ მთელი *სანჯაყი* ეძლეოდათ. ა. ეწოდებოდა აგრეთვე სამსახურიდან გასული სას. პირისათვის პენსიის სახით ნაბოძებ ნატურალურ ან ფულადს სარჩოს. *ვ. ჩოჩიევი.*

**არფიარიანი** არფიარ (1851, კონსტანტინოპოლი, — 1908, კაირო), სომეხი მწერალი, პუბლიცისტი, საზ. მოღვაწე. 1877—78, რუსეთ-ოსმალეთის ომის დროს, იყო კონსტანტინოპოლელი კორესპონდენტი გაზ. „მშაკისა", რ-იც თბილისში გამოდიოდა, ხოლო შემდგომ ამ გაზეთის ფურცლებზე 30 წლის მანძილზე აშუქებდა დას. სომეხთა კულტ. და პოლიტ. ცხოვრების საკითხებს. მის კალამს ეკუთვნის ნოველების კრებ. „ცხოვრების სურათები" (1885), მოთხრობები „ჩერჩეტი" (1886), „შვილობილი" (1894), „ოქროს სამაჯური", რ-იც 1905—07 პერიოდში მწერლის რადიკალურ განწყობილებებს გადმოსცემს, და სხვ.

**არქაიზმი** (<ბერძნ. archaios — ძველი), მოძველებული სიტყვა, გამოთქმა, გრამატიკული ფორმა ან სინტაქსური კონსტრუქცია, რ-იც თანამედროვე ენაში აღარ იხმარება და მხატვრულ ლიტ-რაში ემსახურება მხოლოდ ეპოქის კოლორიტის ან ამაღლებული განწყობილების გადმოცემას, ე. ი. იხმარება როგორც სტილისტიკური ხერხი. მაგ., ლექსიკური ა.: „... მას ჰ უ ნ ე (=ცხენი) თვისი შავის ბედის წინ გამოუქროლდეს" (ნ. ბარათაშვილი); გრამატიკული ა.: „მზის ღიმილი ა ღ ა ჩ ი ნ ა  ც ა მ ა ნ, ვარდს აღმოხდა ხ მ ა ი საოცარი" (ა. კალანდაძე).

**არქაიკა** (<ბერძნ. archaikos — ძველი), ხელოვნების განვითარების ადრინდ. საფეხური. ხელოვნებათმცოდნეობაში ეს ტერმ. ძირითადად უძველესი ბერძნ. ხელოვნ. (ძვ. წ. VII—VI სს.) აღსანიშნავად იხმარება. ა-ის პერიოდში ჩაისახა კლასიკური ხელოვნ. წანამძღვარები და ანტ. რეალიზმის საფუძვლები; ჩამოყალიბდა არქიტ. ორდერები (დორიული და იონიური), მონუმ., სახვითი, არქიტ. და სკულპტურული ფორმები. *ლარნაკწერაში* სრულყოფას მიაღწია შავფიგურიანმა (ძვ. წ. VI — III სს.) და წითელფიგურიანმა (დაახლ. ძვ. წ. 530) სტილმა. აიგო დიდებული ტაძრები. ა-ის ძვ. ბერძნ. ხელოვნება უძველესი კულტურების დამახასიათებელ მთლიანობას ინარჩუნებს და ჰუმანისტურ თვისებებსაც იძენს.

არუხლოს გორა. რიყის ქვის ქანდაკებები: 1. ქალის თავი; 2. მამაკაცის თავი. ძვ. წ. IV ათასწლეული. საქართველოს ხელოვნების მუზეუმი. თბილისი.

არფა.

**არქალაქსისი** (ბერძნ. archē—საწყისი და allaxis — ცვლა), ორგანოთა ევოლ. გარდაქმნის (*ფილემბრიოგენეზის*) ერთ-ერთი გზა, რ-ის დროს ხდება თვით ემბრიონული ნერგის განვითარების საწყისი სტადიის შეცვლა, რაც ცვლის ორგანოს შემდგომ განვითარებას და მის საბოლოო აღნაგობას. ტერმინი „ა." პირველად იხმარა ა. *სევერცოვმა* (1910). ა-ის შედეგად წარმოიქმნება ახალი ორგანოები, რ-ებიც არ ჰქონდა წინაპრებს. ა-ის ტიპის ცვლილება ხელსაყრელია სწრაფად ცვალებადი გარემოს პირობებში. ა-ის მაგალითია უმაღლესი ძვლიანი თევზების მუცლის ფარფლების განვითარება თავთან და არა ანალურ ხვრელთან, როგორც ეს უმდაბლეს თევზებშია; აგრეთვე ძუძუმწოვრების ბალნის წარმოშობა მათი წინაპრების ქერცლიდან. შდრ. *ანაბოლია, დევიაცია.*

**არქანთროპები** (ბერძნ. archaios — უძველესი და anthrōpos — ადამიანი), უძველესი ნამარხი ადამიანები (პითეკანთროპი, სინანთროპი, ატლანთროპი, ოლდოვაიელი და ჰაიდელბერგელი ადამიანი და სხვ.), რ-ებიც ერთმანეთს უახლოვდებოდნენ ევოლ. განვითარების დონითა და კულტ. ხასიათით. ა-ის ნაშთები ნაპოვნია აზიაში, აფრიკასა და ევროპაში. ცხოვრობდნენ ადრეულ პლეისტოცენში (650—350 ათ. წლის წინათ), ზოგი ნიშნით ემსგავსებოდნენ მაიმუნებს. ადრეული ა. ქვის უხეშ იარაღს ამზადებდნენ, რაც შელის კულტურისათვის იყო დამახასიათებელი. გვიანი ა-ის იარაღი უფრო სრულყოფილია და განეკუთვნება აშელის კულტურას. ძირითადი საქმიანობა ნადირობა და შემგროვებლობა იყო, სოც. ორგანიზაციის ფორმა — „პირველყოფილ ადამიანთა ჯოგი". მეტყველებითი ურთიერთობა განვითარების საწყის სტადიაზე იმყოფებოდა. ეს იყო *ანთროპოგენეზის* პროცესის საწყისი ეტაპი. ა-ის ევოლ. შედეგად წარმოიშვნენ *პალეოანთროპები*.

**არქე** (ბერძნ. archē), 1. მმართველობა, ბატონობა, მეთაურობა. 2. (ფილოს.) საწყისი, საფუძველი. ა-ს ცნება პირველად *იონიურ ფილოსოფიაში* შემოიტანეს.

**არქეანაქტიდები** (ბერძნ. Archaianaktidai), *ბოსფორის სახელმწიფოს* მმართველები ძვ. წ. 480—438. დინასტიის მამამთავრად მიიჩნევენ არქეანაქტს, წარჩინებული ბერძნ. გვარის წარმომადგენელს, რ-იც მილეტიდან პანტიკაპეონში გადასახლებულა. ა. ძვ. წ. V ს-ში სათავეში ჩაუდგნენ კიმერიის ბოსფორის (იხ. *ბოსფორი კიმერიისა*) ორმხრივ მდებარე დამოუკიდებელ ბერძნ. კოლონიათა (პოლისების) გაერთიანებას, რ-იც პანტიკაპეონის ირგვლივ წარმოიშვა და ბოსფორის სახელმწ. ცენტრად იქცა. ა-ის ოფიც. ტიტული უცნობია.

**არქეგონიატები** (Archegoniatae), ა რ ქ ე გ ო ნ ი უ რ ი მ ც ე ნ ა რ ე ე ბ ი, უმაღლესი მცენარეები, რ-თა მდედრობითი სასქესო ორგანო *არქეგონიუმის* ფორმისაა. 1876 რუსმა ბოტანიკოსმა ი. გოროჟანკინმა ა. ცალკე ტიპად გამოყო და მასში გააერთიანა შიშველთესლოვანები, ხავსისნაირები და გვიმრანაირები. ამჟამად მრავალი ბოტანიკოსი ამ ჯგუფებს სამ დამოუკიდებელ ტიპად ყოფს: *ხავსისნაირნი, გვიმრანაირნი* და *შიშველთესლოვანნი*.

**არქეგონიუმი** (ბერძნ. archē — საწყისი და gonē—დაბადება), ხავსების, გვიმრებისა და შიშველთესლოვანი მცენარეების მდედრობითი სასქესო ორგანო; ამ ნიშნით ზოგჯერ მათ არქეგონიურ მცენარეებში (*არქეგონიატები*) აერთიანებენ. ა. მოყვანილობით კოლბას წააგავს. ქვედა, გაფართოებულ ნაწილში კვერცხუჯრედია მოთავსებული, ზედა ნაწილი — ყელი, წარმოადგენს მილს, რ-ის დანიშნულებაა კვერცხუჯრედამდე გაატაროს გამანაყოფიერებელი მამრობითი უჯრედი—*ანთეროზოიდი*.










არქეგონიუმი: 1. ხავსისა; 2. გვიმრისა; 3. ფიჭვისა.

**არქელაოსი** (Archelaos), მაკედონიის მეფე (ძვ. წ. 413—399), პერდიკა II-ის უკანონო ვაჟი; მოაკვლევინა კანონიერი მემკვიდრე და ისე ავიდა ტახტზე. ა-ს მეგობრული ურთიერთობა ჰქონდა ათენთან და ბერძნ. კულტურას მფარველობდა. შექმნა რეგულარული ქვეითი ჯარი, გაიყვანა გზები, ააგო ციხესიმაგრეები. მის კარზე ქ. პელაში სხვა გამოჩენილ კულტ. მოღვაწეთა შორის *ევრიპიდეც* იყო.

*თ. ყაუხჩიშვილი.*

**არქელაოსი** (Archelaos), პონტოს მეფის *მითრიდატე VI ევპატორის* მხედართმთავარი (ძვ. წ. II—I სს.). წარმოშობით კაპადოკიელი. მითრიდატეს პირველი ომის დროს წარმატებით ებრძოდა რომაელებს და ხელთ იგდო საბერძნეთის მნიშვნელოვანი ნაწილი ათენისა და პირეოსის ჩათვლით, მაგრამ რომის მხედართმთავარმა *სულამ* დაამარცხა ჯერ ქერონეასთან (ბეოტიაში) ძვ. წ. 86, შემდეგ — ორქომენოსთან 85. მითრიდატეს დავალებით, ა-მ სულასთან მოლაპარაკებით მოამზადა დარდანოსის ზავი (მითრიდატეს სასარგებლო), რ-იც დაიდო 84, შემდგომში მითრიდატეს ეჭვი შეუტანია ა-ს ერთგულებაში. ა. სამშობლოდან გაიქცა 81, რომაელთა მხარეზე გადავიდა და სამხ. ხასიათის რჩევითა და ინფორმაციით ხელი შეუწყო რომაელთა წარმატებას, რისთვისაც რომაელებმა მიანიჭეს „რომაელი ხალხის მეგობრისა და მოკავშირის" ტიტული. „ა." კაპადოკიის მეფეთა და წარჩინებულთა ტრად. სახელი იყო.

*ლიტ.*: გ ო ზ ა ლ ი შ ვ ი ლ ი გ., მითრიდატე პონტოელი, თბ., 1965; ს ა ნ ი კ ი ძ ე ლ., პონტოს სამეფო, თბ., 1956.

*გ. გოზალიშვილი.*

**არქეო...** (ბერძნ. archaios — ძველი), რთული სიტყვის შემადგენელი ნაწილი. მიუთითებს მისი შემცველი სიტყვების კავშირს სიძველესთან. მაგ., არქეოგრაფია, არქეოლოგია, არქეოპტერიქსი.

**არქეოგრაფია** (*არქეო*... და ბერძნ. graphō — ვწერ), დამხმარე საისტორიო დისციპლინა, რ-იც ადგენს წერილობითი წყაროების მეცნიერული აღწერისა და გამოცემის პრინციპებსა და მეთოდებს. ა. მჭიდროდაა დაკავშირებული ფილოლოგიასთან, წყაროთმცოდნეობასთან, პალეოგრაფიასთან, ტექსტოლოგიასთან, დიპლომატიკასთან, არქივთმცოდნეობასთან და სხვ. ა., როგორც ძეგლების სტამბურ გამოცემასთან დაკავშირებული სამეცნიერო დარგი, წარმოიშვა საბეჭდი დაზგის გაჩენის შემდეგ (XV ს. შუახანები), თეორიულად დამუშავდა და ჩამოყალიბდა საგამომცემლო ტრადიციების შექმნისა და გამოცდილების დაგროვების შედეგად. როგორც ფეოდალიზმის, ისე კაპიტალიზმის ხანაში ა. კლასობრივ ხასიათს ატარებდა.

XVII ს. დ ა ს ა ვ ლ ე თ ე ვ რ ო პ ა შ ი *მავრისტებმა* (ჟ. მაბიონმა და სხვ. — პალეოგრაფიის და დიპლომატიკის ფუძემდებლები) პირველად დაამუშავეს და ჩამოაყალიბეს ხელნაწერების დათარიღებისა და კრიტ. შემოწმების ძირითადი პრინციპები, გამოსცეს ეკლესიის და შუა საუკ. საფრ. ისტ. წყაროები. ისტ. ტექსტების მეცნ. პუბლიკაციაში და წყაროების კრიტ. გამოცემების წესების დადგენაში მნიშვნელოვანი როლი შეასრულა „გერმანიის ადრეული ისტორიის შემსწავლელმა საზოგადოებამ" (1819), რ-იც შეუდგა „გერმანიის ისტორიის ძეგლების" („Monumenta Germaniae historica") გამოცემას. 1835-იდან ფ. გიზოს ხელმძღვანელობით გამოდის „საფრანგეთის ისტორიის გამოუქვეყნებელი დოკუმენტების კოლექცია" („Collection de documents inédits relatifs à l'histoire de France"), იტალიაში — „სამშობლოს ისტორიის ძეგლები" („Monumenta historiae patriae", 1836-იდან) და „იტალიის ისტორიის წყაროები" („Fonti perla stor ia d'Italia", 1887-იდან); ინგლ. სახელმწ. არქივმა გამოსცა შუა საუკ. ინგლ. წერილობითი ძეგლები („Rerum Britannicarum medii aevi scriptores", 1858—96). უნგრეთში ქვეყნდება სერიული გამოცემა „უნგრეთის ისტორიული ძეგლები" („Monumenta Hungariae historica", 1857-იდან), პოლონეთში—„პოლონეთის ისტორიული ძეგლები" („Monumenta Poloniae historica", 1864-იდან).

აშშ-ში ისტ. წყაროების გამოცემას საფუძველი ჩაეყარა XIX ს. 30-იან წწ-ში. გამოცემებს ახორციელებდნენ ისტ. საზ-ბები, ცალკეული ისტორიკოსები, აგრეთვე ფედერ. მთავრობა (მაგ., მრავალსერიული გამოცემა „ამერიკის სახელმწიფო დოკუმენტები"). აზიის ქვეყნებში დოკუმენტების მეცნ. პუბლიკაცია დაიწყო XX ს. 20—40-იან წწ-ში (იაპონიაში XIX ს. დამლევიდან), ადრე აღმ. ისტ. ძეგლების მეცნ. პუბლიკაციის მნიშვნელოვანი ცენტრები დას. ევროპაში იყო ლეიდენი, პარიზი, ოქსფორდი, კემბრიჯი, ლაიფციგი და სხვ. მოგვიანებით აღმ. ქვეყნებში წყაროების პუბლიკაციის ეროვნ. ცენტრებად იქცა ადგილ. უნ-ტები, არქივები, ისტ. საზ-ბები.

ს ო ც ი ა ლ. ქ ვ ე ყ ნ ე ბ შ ი ა-ის მუშაობის მიმართულებას და ორგანიზაციას განსაზღვრავს მარქსისტული ისტ. მეცნიერების ამოცანები. დიდი ყურადღება ექცევა ხალხის ისტ., მუშათა, დემოკრ. და ეროვნ.-განმათ. მოძრაობის, ახალი და უახლესი ისტ. ამსახველი წყაროების პუბლიკაციას.

ა., როგორც სამეცნ. დისციპლინა, რ უ ს ე თ შ ი XVIII ს. I ნახევარში წარმოიშვა. ვ. ტატიშჩევმა გამოსაცემად მოამზადა „რუსული სამართალი" და 1550 წლის სამართლის წიგნი. XVIII ს. II ნახ. მეცნ. აკადემიამ დაიწყო მატიანეების გამოცემა. ა-ის განვითარებაში დიდი როლი ითამაშა მოსკ. უნ-ტთან არსებულმა რუსეთის ისტ. და სიძველეთა საზ-ბამ (1804), სახელმწ. სიგელებისა და ხელშეკრულებათა გამომცემელმა კომისიამ (1811), არქეოგრაფიულმა ექსპედიციამ (1829), არქეოგრაფიულმა კომისიამ (1834), რუს. ისტ. საზ-ბამ (1866), რუსეთის მეცნ. აკად. მუდმივმა ისტ. კომისიამ (1903), კიევის, ვილნოსა და კავკ. (თბილისში) არქეოგრაფიულმა კომისიებმა (XIX ს. II ნახ.), საგუბერნიო სწავლულმა საარქივო კომისიებმა (XIX ს. ბოლოს) და სხვ. ამ დაწესებულებებმა და ორგანიზაციებმა (არქეოგრაფები: პ. სტროევი, ი. ბერედნიკოვი, ნ. კალაჩოვი, ა. შახმატოვი, დ. სამოკვასოვი, ს. ვესელოვსკი, ა. მიშლაევსკი და სხვ.) გამოავლინეს და გამოსცეს მრავალი საისტ. დოკუმენტი.

საბჭ. ა. მარქსისტულ-ლენინურ მეთოდოლოგიას ემყარება, ყურადღებით ეკიდება ახალი და უახლესი ისტ. წყაროების გამოცემას. განსაკუთრებული ადგილი უჭირავს მარქსიზმ-ლენინიზმის ფუძემდებლების ნაწარმოებების, სკკპ ისტ. და სოციალ. მშენებლობის ამსახველი დოკუმენტების გამოცემას. საბჭ. ა-სთვის დამახასიათებელია გეგმიანი პუბლიკაცია, რასაც ახორციელებენ სკკპ ცკ-თან არსებული მარქსიზმ-ლენინიზმის ინ-ტი, სსრკ მეცნ. აკად. ისტ. ინ-ტები, უნ-ტების ისტ. კათედრები, საბჭ. კავშირის მინისტრთა საბჭოსთან არსებული მთავარი საარქივო სამმართველო, მუზეუმები და სხვა სამეცნ. დაწესებულებები. მოსკ. ისტ.-საარქივო ინ-ტი ამზადებს სპეციალისტებს ა-ის დარგში.

1955 გამოქვეყნდა „ისტორიული დოკუმენტების გამოცემის წესები სსრ კავშირში", რ-ითაც დადგენილია პუბლიკაციის სავალდებულო წესები ყველა საბჭოთა არქეოგრაფიული დაწესებულებისათვის და „საბჭოთა პერიოდის დოკუმენტების გამოცემის წესები" (1960). განხორციელდა მრავალტომიანი პუბლი-

კაციები: „საერთაშორისო ურთიერთობანი იმპერიალიზმის ეპოქაში“, „დეკაბრისტთა აჯანყება“, „მუშათა მოძრაობა XIX ს. რუსეთში“, „1905—07 წწ. რევოლუცია რუსეთში“, „დიდი ოქტომბრის სოციალისტური რევოლუცია. დოკუმენტები და მასალები“, „სკკპ ყრილობების, კონფერენციებისა და ცკ პლენუმების რეზოლუციებსა და გადაწყვეტილებებში“, „საბჭოთა ხელისუფლების დეკრეტები“, „რუსული მატიანეების სრული კრებული“ (ტ. 25—30), „ჩრდ.-აღმ. რუსეთის სოციალურ-ეკონომიკური ისტორიის აქტები“, „იმპ. პეტრე დიდის წერილები და ქაღალდები“ (ტ. 7—11) და სხვ. საბჭოთა ა-ის განვითარებაში მნიშვნელოვანი როლი შეასრულეს: ა. ანდრეევმა, ს. ვალკმა, ბ. გრეკოვმა, დ. ლიხაჩოვმა, ვ. მაქსაკოვმა, ა. ნასონოვმა, ა. ნოვოსელსკიმ, მ. ტიხომიროვმა, ნ. უსტიუგოვმა, ლ. ჩერეპნინმა და სხვ.

ს ა ქ ა რ თ ვ ე ლ ო შ ი საისტ. ძეგლების პუბლიკაციას სისტემ. ხასიათი მიეცა XIX ს. II ნახ-იდან. 1864 თბილისში დაარსებულ „კავკასიის არქეოგრაფიულ კომისიას“ დაევალა კავკ. ტერიტორიაზე არსებულ საუწყებო არქივებიდან შეერჩია და გამოეცა მნიშვნელოვანი საბუთები. თავისი არსებობის მანძილზე კომისიამ (1864—1917) გამოსცა „აქტების“ („Акты Кавказской археографической комиссии“) 12 ტომი. რევოლუციამდელ საქართველოში არქეოგრაფიულ მუშაობას ეწეოდა სხვადასხვა კულტ.-საგანმან. ორგანიზაცია („ქართველთა შორის წერა-კითხვის გამავრცელებელი საზოგადოება“, „საისტორიო-საეთნოგრაფიო საზოგადოება“, „ქართული კულტურის მოყვარულთა საზოგადოება“ და სხვ.) და აგრეთვე ცალკეული მკვლევრები თუ საზ. მოღვაწეები; განახორციელეს მრავალი მნიშვნელოვანი გამოცემა, მ. შ.: „საქართველოს სიძველენი“, წგნ. 1, 1899, წგნ. 2, 1909, წგნ. 3, 1910; მე-2 გამოცემა 1920—26 (ე. თაყაიშვილი); „ქრონიკები და სხვა მასალა საქართველოს ისტორიისა და მწერლობისა“, წგნ. 1, 1892, წგნ. 2, 1897, წგნ. 3, 1967 (თ. ჟორდანია); „ისტორიული საბუთები“, წგნ. 1 — 5, 1913 (ს. კაკაბაძე), „დასავლეთ საქართველოს საეკლესიო საბუთები“, წგნ. 1 — 2, 1921 (ს. კაკაბაძე) და სხვ. ეს დიდი მუშაობა ტარდებოდა კერძო ინიციატივითა და სახსრებით.

ქართ. საბჭ. არქეოგრაფიულ საქმიანობაში გარკვეული წვლილი შეიტანა საქ. კპ ცკ-თან არსებულმა პარტიის ისტ. ინ-ტმა, რ-მაც გამოსცა თემატური კრებულები: „რსდმპ კავკასიის კავშირის პროკლამაციები (1903 — 1905)“, 1955, ქართ. და რუს. ენებზე; „ბრძოლა საბჭოთა ხელისუფლების გამარჯვებისათვის საქართველოში (1917 — 1921)“, 1958, რუს. ენაზე, და სხვა. ქართულ ა-ში თვალსაჩინო ადგილი უჭირავს საქ. სსრ მეცნ. აკად. კ. კეკელიძის სახ. ხელნაწერთა ინ-ტს. ხელნაწერთა აღწერაზე მუშაობა ჯერ კიდევ საქართვ. მუზეუმის ხელნაწერთა განყ-ბამ დაიწყო 1939-იდან ი. ჯავახიშვილის მიერ შემუშავებული სახელმძღვანელო პრინციპების საფუძველზე. მნიშვნელოვნად შეუწყო ხელი ქართ. ა-ის განვითარებას ი. ჯავახიშვილის წყაროთმცოდნეობითმა ნაშრომებმა, რ-ებიც გაერთიანებულია სერიაში — „ისტორიის მიზანი, წყაროები და მეთოდები წინათ და ეხლა“, სადაც მეცნიერულად გამოკვლეულია ქართ. ნარატიული წყაროები („ძველი ქართული საისტორიო მწერლობა“), ისტ. დოკუმენტები („ქართული სიგელთა-მცოდნეობა ანუ დიპლომატიკა“) და ეპიგრაფიკული ძეგლები („ქართული დამწერლობათა-მცოდნეობა ანუ პალეოგრაფია“). 1946-იდან მოკიდებული იცემა ხელნაწერთა მეცნ. აღწერილობათა მრავალტომეული. 1947 გამოქვეყნდა ივ. ჯავახიშვილის მიერ შედგენილი სინას მთის ქართ. ხელნაწერთა ერთი ნაწილის აღწერილობა. გამოქვეყნდა აგრეთვე ნ. მარის აღწერილობა იერუსალიმის ქართ. ხელნაწერებისა (1955) და მრავალი სხვა. 1940-იდან დაიწყო ისტ. დოკუმენტების თემატური კრებულების გამოცემა: „დოკუმენტები საქართველოს სოციალური ისტორიიდან“, წგნ. 1 (1940), წგნ. 2 (1953) (ნ. ბერძენიშვილის რედაქციით); „მასალები საქართველოს ეკონომიური ისტორიისათვის“, წგნ. 1 (1938), წგნ 2 (1953) (ნ. ბერძენიშვილის რედაქციით); „იმერეთის სამეფოს პოლიტიკური საბუთები 1784—1810“, (1953, შ. ბურჯანაძე); „ქართულ-სპარსული ისტორიული საბუთები“, 1955 (ვ. ფუთურიძე); „ისტორიული დოკუმენტები იმერეთის სამეფოსა და გურია-ოდიშის სამთავროებისა“ (1466 — 1770)“, წგნ. 1, 1958 (შ. ბურჯანაძე). არქეოგრაფიულ საქმიანობაში მნიშვნელოვანი წვლილი შეიტანა საქ. სსრ მეცნ. აკად. ივ. ჯავახიშვილის სახ. ისტორიის, არქეოლოგიისა და ეთნოგრაფიის ინ-ტის პუბლიკაციის განყ-ბამ. ამ განყ-ბაში მომზადდა და გამოიცა ს. ყაუხჩიშვილის რედაქციით „ქართლის ცხოვრება“ (ტ. 1—4, 1955—73). საქ. სსრ მეცნ. აკადემიის პრეზიდიუმთან დაარსდა საქართველოს შესახებ არსებული უცხოური წყაროების კომისია (მთავარი რედ. გ. წერეთელი, 1973-იდან—ს. ყაუხჩიშვილი), რ-მაც გამოსცა ს. ყაუხჩიშვილის მიერ მომზადებული სერია *„გეორგიკა“*. გამოსაცემად მზადდება „ქართული ისტორიული დოკუმენტების კორპუსის“ მრავალტომეული — სრული კრებული ქართული ისტ. დოკუმენტებისა (დაახლ. 60 000 დოკუმენტი).

ა-ის შესახებ თეორ. ხასიათის შრომები გამოაქვეყნა შ. ჩხეტიამ. 1969 თბილისში, ხელნაწერთა ინ-ტის ინიციატივით, ჩატარდა საკავშ. არქეოგრაფიული კონფერენცია, რ-შიც მონაწილეობდნენ საქართვ., რსფსრ, უკრ., სომხ. და აზერბ. არქეოგრაფები.

*ლიტ.*: ჩ ხ ე ტ ი ა შ., არქივთმეცნიერების შესავალი, «საქართველოს არქივი», 1927, [ტ.] 2; მ ი ს ი ვ ე, თანამედროვე არქივთმეცნიერების ძირითადი პრობლემები და მეთოდები, «საარქივო საქმე», 1932, [ტ.] 4—5; მ ი ს ი ვ ე, საისტორიო მასალების აღწერათა ან აღწერილობათა სისტემები, იქვე, 1930, [ტ.] 2—3; ძველ ხელნაწერთა დაცვა და ტექსტების პუბლიკაცია საბჭოთა საქართველოში, «ხელნაწერთა ინ-ტის მოამბე», 1960, ტ. 2; Б е л ь ч и к о в Н., Теория археографии, М.—Л., 1929; В а л к С. Н., Советская археография, М.—Л., 1948; Ч х е т и я Ш. К., Советская археография за 40 лет, «ა. ს. პუშკინის სახ. თბილ. სახელმწ. პედ. ინ-ტის შრომები“, 1957, ტ. 12, K a n t o r o w i c z H., Einführung in die Textkritik, Lpz., 1921; L a n g l o i s Ch.-V., Manuel de bibliographie historique, t. 1—2, P., 1901—04.

*ნ. შოშიაშვილი. შ. ჩხეტია.*

**არქეოგრაფიული კომისია,** დაწესებულება, დაარსდა 1834 პეტერბურგში, სახ. განათლების სამინისტროსთან და თავდაპირველად მიზნად ისახავდა არქეოგრაფიული ექსპედიციების მიერ შეგროვილი ისტ. წყაროების გამოქვეყნებას, შემდგომ აქვეყნებდა სხვა დოკუმენტებსაც, მ. შ. უცხო ენებზე. ა. კ-ს ხელმძღვანელობდა ცნობილი არქივთმცოდნე და არქეოგრაფი პ. სტროევი. ა. კ. ისტ. საბუთებს აგროვებდა როგორც რუსეთში, ისე საფრ., იტალ., გერმ., შვეციის, ვატიკანისა და სხვა არქივებსა და ბ-კებში. ა. კ-ის მიერ შეგროვებულ რუსეთის ისტ. წყაროებს დღესაც დიდი მეცნ. ღირებულება აქვს. XIX ს. შუა ხანებში შეიქმნა კიევის, ვილნოს და კავკ. (თბილისში) ა. კ-ები, რ-თაც მრავალი ისტ. დოკუმენტი შეკრიბეს და გამოაქვეყნეს. კერძოდ, *კავკასიის არქეოგრაფიულმა კომისიამ* გამოსცა დოკუმენტების კრებ., რ-საც დიდი მნიშვნელობა აქვს კავკ. ისტ. შესწავლისათვის (იხ. *„აკტი კავკაზსკოი არხეოგრაფიჩესკოი კომისსიი“*). 1922 ა. კ. დაუქვემდებარდა სსრკ მეცნ. აკადემიას. 1956-იდან არსებობს სსრკ მეცნ. აკად. ისტ. განყ-ბასთან. მისი ძირითადი მოვალეობაა არქეოგრაფიული მუშაობის კოორდინაცია სსრკ მეცნ. აკად. დაწესებულებებში. გამოსცემს წელიწდეულს „Археографический ежегодник“.

*ლიტ.*: Подробный каталог изданий Археографической комиссии, вышедших в свет с 1836 по 1918 г., 6 изд., П., 1918.

**არქეოლოგია** (*არქეო*... და ...*ლოგია*), მეცნიერება, რ-იც კაცობრიობის ისტ. წარსულს სწავლობს ნივთიერი კულტურის ძეგლების მიხედვით. *არქეოლოგიური ძეგლები* ერთადერთი წყაროა ადამიანთა საზ-ბის განვითარების ისტორიის უძველესი ნაწილის შესასწავლად. ა-ს დიდი მნიშვნელობა აქვს დამწერლობიანი ეპოქების ისტ. შესასწავლადაც. არქეოლ. კვლევის შედეგები ავსებს და აზუსტებს წერილობითი წყაროების ცნობებს. არქეოლოგთა აღმოჩენილია თვით დამწერლობის უძველესი ძეგლებიც. ნივთიერი ძეგლების მოსაპოვებლად ტარდება *არქეოლოგიური გათხრები*, რ-საც ჩვეულებრივ წინ უძღვის *არქეოლოგიური დაზვერვა*. განათხარი მასალის შესწავლისას ა. ეყრდნობა ნივთიერი ძეგლების ასაკის განსაზღვრისა და კლასიფიკაციის საკუთარ მეთოდებს (იხ. *არქეოლოგიური დათარიღება*). ამგვარი შესწავლის შემდეგ არქეოლ. ძეგლები ისტ. წყაროდ იქცევა. ა. ნივთიერი წყაროების მონაცემთა საფუძველზე, ისტ. მატერიალიზმის მეთოდოლოგიის გამოყენებით ახდენს ძვ. საზ-ბათა კულტ. და სოც.-ეკონ. მდგომარეობის რეკონსტრუქციას, ვინაიდან ადამიანთა საზ-ბის ისტ. განვითარების ყოველ საფეხურზე ნივთიერი კულტურა და ყოფა კანონზომიერადაა დაკავშირებული სოც.-ეკონ. ცხოვრებასთან.

ა-ის ი ს ტ ო რ ი ა. ა., როგორც მეცნიერება, რ-საც კვლევის საკუთარი მეთოდები აქვს, ჩამოყალიბდა XVIII ს. ბოლოს—XIX ს-ის დასაწყისში, თუმცა სიძველეებისადმი ინტერესს უძველესი დროიდანვე იჩენდნენ. ჯერ კიდევ ძვ. წ. VI ს-ში ბაბილონის მეფე ნაბონიდის ბრძანებით თხრიდნენ ძვ. სასახლეთა ნანგრევებს და აღრიცხავდნენ ყოველგვარ მონაპოვარს, უმთავრესად კი წარწერებს. ტერმინი „ა.“ სიძველეთმცოდნეობის მნიშვნელობით პირველად გამოიყენა პლატონმა (ძვ. წ. IV ს.). სიძველეთა შესწავლა საგანგებო ყურადღების საგანი გახდა ძვ. რომში. რომაელმა პოეტმა და მოაზროვნემ ლუკრეციუსმა პირველმა გამოთქვა ჰიპოთეზა კაცობრიობის ისტორიაში ქვის, ბრინჯაოსა და რკინის ხანის მონაცვლეობის შესახებ (ეს ჰიპოთეზა 1836 დაასაბუთა დანიელმა არქეოლოგმა კ. თომსენმა). რენესანსისა და მომდევნო ხანაში, განსაკუთრებით კი XVIII ს-ში, გაცხოველდა ინტერესი არქეოლ. სიძველეებისადმი. გაჩნდნენ ანტიკვარი-კოლექციონერები, რ-ებიც აგროვებდნენ არქეოლ. ძეგლებს. ამავე ხანს დაიწყეს არქეოლ. გათხრების წარმოება მეცნიერული მიზნით. განსაკუთრებული მნიშვნელობა ჰქონდა პომპეის გათხრებს, რ-იც დაიწყო 1748 და ფართო მასშტაბი მიიღო XIX ს-ში. XVIII ს-ში შეიქმნა პირველი არქეოლ. საზ-ბები, დაარსდა სამეცნიერო არქეოლ. ჟურნალები. მსოფლიოს უდიდეს მუზეუმებში თანდათანობით დაგროვდა დიდი მნიშვნელობის არქეოლ. კოლექციები.

ა-ის განვითარებაზე დიდი გავლენა მოახდინა საბუნებისმეტყველო მეცნიერებათა აღმავლობამ XIX ს-ში. ჩ. დარვინის ნაშრომის „სახეობათა წარმოშობის“ გამოქვეყნების (1859) შემდეგ არქეოლოგ-



არქეოლოგია. სახოკი. მუსტიე. აჩიგვარა(გალის რაიონი). საქართველოს სახელმწიფო მუზეუმი. `თბილისი.



არქეოლოგია. ქვასანაყი. ძვ. წ. VII—VI ათასწლეული. ოდიში. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმი. თბილისი.



არქეოლოგია. ირმის რქის თოხები. ძვ. წ. V—IV ათასწლეული. იმირის გორა (მარნეულის რაიონი). საქართველოს სახელმწიფო მუზეუმი. თბილისი.



არქეოლოგია. თიხის ჭურჭელი. ძვ. წ. III ათასწლეულის ბოლო. თრიალეთი. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმი. თბილისი.



არქეოლოგია. წითლად გამომწვარი და მოხატული თიხის ჭურჭელი. ძვ. წ. II ათასწლეულის I ნახევარი. თრიალეთი. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმი. თბილისი.



არქეოლოგია. თიხის ჭურჭელი. I ათასწლეულის დასაწყისი. სამთავრო (მცხეთა). საქართველოს სახელმწიფო მუზეუმი. თბილისი.



არქეოლოგია. სამყელიანი ჭურჭელი. ძვ. წ. II ათასწლეულის ბოლო—I ათასწლეულის დასაწყისი. ნაცარგორა (ცხინვალი). საქართველოს სახელმწიფო მუზეუმი. თბილისი.



არქეოლოგია. ბრინჯაოს ითიფალური ქანდაკება. ძვ. წ. VI—V სს. ყაზბეგი. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმი. თბილისი.

მა გ. მორტილიემ დაამუშავა (1869—83) ქვის ხანის ძეგლების კლასიფიკაცია, რ-იც ევოლუციურ თეორიაზეა დაფუძნებული. მის მიერ გამოყოფილი ქვის ხანის ძირითადი ეტაპები — შელი, აშელი, მუსტიე და სხვ. ასახავენ ქვის იარაღების დამზადების ტექნიკის განვითარების თანამიმდევრულ ეტაპებს, რაც შეესატყვისება ადამიანის კულტურის განვითარების ცალკეულ საფეხურებს.

გეოლ. თვალსაზრისით ა-ის მონაცემების ანალიზით შესაძლებელი გახდა კაცობრიობის ისტორიის დაკავშირება დედამიწის ისტორიის პერიოდებთან. პირველყოფილი ადამიანის ნაშთების აღმოჩენამ და ანთროპოლოგიურმა გამოკვლევამ ბრწყინვალედ დაასაბუთა ჩ. დარვინის თეორია. XIX ს. II ნახევარში ეთნოგრ. კვლევის დარგში მიღწეული წარმატებების ფონზე ე. ტაილორის, ლ. მორგანისა და, განსაკუთრებით, ფ. ენგელსის ნაშრომების გამოქვეყნების შემდეგ, შრომის იარაღებისა და ნივთიერი კულტურის სხვა ძეგლების შესწავლიდან ა. გადავიდა პირველყოფილი საზ-ბის ისტ. შესწავლაზე. XIX ს. ბოლოს დადგინდა კავშირი პალეოლითსა და ნეოლითს შორის, გამოიყო გარდამავალი ეპოქა — მეზოლითი. განსაკუთრებით წარმატებებს მიაღწია კლასიკურმა ა-მ.

ევროპის კაპიტალ ქვეყნებისა და აშშ-ის მეტოქეობის ერთ-ერთი გამოხატულება იყო ფრანგ., გერმ., ინგლ., და ამერ. არქეოლ. ექსპედიციების გაგზავნა ევგიპტეში, საბერძნეთში, თურქეთში, ირანში, ერაყში, წინა აზიასა და ჩრდ. აფრიკის სხვა ქვეყნებში. ამ ექსპედიციების მუშაობის შედეგად აღმოჩნდა ეგვიპტის, მესოპოტამიის, ეგეოსის უძველესი ცივილიზაციები. ასეთივე ძვ. ადრინდ. მონათმფლობელური ცივილიზაციები აღმოჩნდა XX ს. 20-იან წლებში ინდოეთში და შემდეგ ჩინეთშიც.

ა-ის განვითარებისათვის დიდი მნიშვნელობა ჰქონდა ო. მონტელიუსის მიერ დამუშავებულ ე. წ. ფორმალურ-ტიპოლოგიურ მეთოდს — ნივთების კლასიფიკაციის მეთოდს, რ-იც მათი შეფარდებითი ქრონოლოგიის დადგენის საშუალებას იძლევა. ევოლუციური სკოლა ეთნოგრაფიასა და ა-ში სხვადასხვა ხალხის კულტურების ურთიერთშედარებით მივიდა დასკვნამდე, რომ მთელი საზ-ბის განვითარება ერთიანია. შემუშავდა *არქეოლოგიური კულტურის* ცნება. არქეოლ. კულტურების შესწავლის შედეგად გადაწყდა ხალხთა ნივთებისა და იდეების წარმოშობისა და მიგრაციების მრავალი პრობლემა.

XX ს. I ნახევარში ა. განვითარდა ცალკეული არქეოლ. ეპოქებისა და ქვეყნების მიხედვით. ა-ის მონაცემები წარმატებით გამოიყენება ისტ. დასკვნებისათვის. შეიქმნა კაპიტალური განმაზოგადებელი ნაშრომები (ჟ. დეშელეტის, ლ. ნიდერლეს, გ. ჩაილდის, გ. კლარკის და სხვ.). ისტ.-არქეოლ. კვლევის სფეროში განსაკუთრებული წარმატებების წინაპირობა გახდა მეცნიერ-არქეოლოგთა შეიარაღება ისტ. მატერიალიზმის მეთოდოლოგიით. თანამედროვე ა. არქეოლ. ძეგლების გათხრების, ფიქსაციის, რესტავრაცია-კონსერვაციის, კლასიფიკაციის, დათარიღებისა და სხვ. დროს წარმატებით იყენებს საბუნებისმეტყველო და ტექ. მეცნიერებათა მეთოდებს. ფართოდ გამოიყენება ფოტოგადაღება, გეოფიზ. და ელექტრომაგნიტური მეთოდები, ნიადაგების ქიმ. ანალიზები და სხვ. ქიმიკოსები, მეტალურგები, კერამიკოსები და სხვ. სპეციალისტები სისტემატურად მუშაობენ არქეოლოგებთან ერთად არქეოლ. მონაპოვრის კონსერვაციის, რესტავრაციისა და ტექნოლოგიის შესწავლის დარგში — როგორც საველე პირობებში, ისე მუზეუმებში. არქეოლ. ძეგლების დასათარიღებლად გამოიყენება პალეოკლიმატოლოგიის, პალეობოტანიკის, პალეოზოოლოგიის მეცნიერებათა მიღწევები. დიდი მნიშვნელობა აქვს აგრეთვე ასტრონ. და დენდროქრონოლოგიურ მეთოდებს, განსაკუთრებით კი ე. წ. რადიოკარბონულ მეთოდს, რ-იც საშუალებას იძლევა დიდი სიზუსტით დათარიღდეს ორგანული ნაშთები (ნახშირი, ძვალი). მასობრივი არქეოლ. მასალის შესწავლისას ხშირად გამოიყენება სტატისტიკურ-კომბინატორული მეთოდები. დიდი მნიშვნელობა აქვს არქეოლ. კარტოგრაფიას (იხ. *არქეოლოგიური რუკა*).

ა. რ ე ვ ო ლ უ ც ი ა მ დ ე ლ რ უ ს ე თ შ ი. სიძველეებისადმი ინტერესი რუსეთში გაცხოველდა XVIII ს-ში პეტრე I-ის დროს. 1739 ვ. ტატიშჩევმა შეადგინა არქეოლ. გათხრის ერთ-ერთი პირველი ინსტრუქცია. XVIII ს. II ნახ. და XIX ს-ში სამხრ. რუსეთში ბოსფორის სახელმწიფოს ტერიტორიაზე გაითხარა სკვითური ყორღანები და ძვ. ბერძნ. ნაქალაქარები. არქეოლ. აღმოჩენებს მოჰყვა არქეოლ. მუზეუმების ფართო ქსელის შექმნა. მუზეუმები არა მარტო სიძველეთა საცავები იყო, არამედ თვითონაც ატარებდნენ არქეოლ. გათხრებს. 1852-იდან რუსეთში არქეოლ. კვლევის უმსხვილეს ცენტრად იქცა მოსკოვის სახელმწ. ისტ. მუზეუმი. 1859 შეიქმნა არქეოლ. სამუშაოთა ხელმძღვანელი ორგანო — არქეოლ. კომისია, რ-საც უფლება ჰქონდა გაეცა ე. წ „ღია ფურცელი" — რუსეთის იმპერიის ტერიტორიაზე არქეოლ. გათხრების ჩატარების უფლება. გათხრების ანგარიშებს და მოპოვებულ არქეოლ. მასალას იბარებდა არქეოლ. კომისია და დასაცავად გადასცემდა მუზეუმებს.

XIX ს-ში რუსეთში შეიქმნა ა-ის მოყვარულთა საზ-ბები, რ-ებიც მიზნად ისახავდნენ ნივთიერი კულტურის ძეგლთა დაცვასა და შესწავლას. 1869-იდან აქ პერიოდულად ტარდებოდა არქეოლ. ყრილობები. XIX ს-ის შუახანებიდან არქეოლ. გათხრების შედეგები სისტემატურად ქვეყნდებოდა მთელ რიგ პერიოდულ და არაპერიოდულ ორგანოებში.

ა. ს ს რ კ-ში ვითარდება მარქსიზმ-ლენინიზმის მოძღვრების საფუძველზე. 1919 წ. 18 აპრ. დეკრეტით არქეოლ. კომისიის ბაზაზე დაარსდა მატერ. კულტ. ისტ. აკადემია (РАИМК, 1926-იდან ГАИМК), რ-იც სსრკ მეცნ. აკად. სისტემაში შევიდა (1937) მატერიალური კულტ. ისტ. ინ-ტის სახელწოდებით (ИИМК); 1959 მას ეწოდა არქეოლ. ინ-ტი. იგი სსრკ ცენტრ. სამეცნ. კვლევითი არქეოლ. დაწესებულებაა. მხოლოდ მას შეუძლია მისცეს რსფსრ ტერიტორიაზე არქეოლ. გათხრების უფლება („ღია ფურცელი"). იგი არქეოლ. გათხრებს ატარებს საზღვარგარეთაც (ალბანეთი, ავღანეთი, ბულგარეთი, ეგვიპტე, ერაყი და სხვ.). მოკავშირე რესპუბლიკების ტერიტორიაზე არქეოლ. გათხრების უფლებას იძლევა რესპუბლიკის მეცნ. აკადემიის პრეზიდიუმი. სახელმწიფო გასცემს მნიშვნელოვან თანხებს არქეოლ. გათხრებისათვის.

ინტენსიური არქეოლ. კვლევა მიმდინარეობს მეცნ. აკადემიების სისტემაში შემავალ არქეოლ. ინ-ტებში, აგრეთვე უნ-ტებსა და სსრკ უმთავრეს მუზეუმებში, რ-ებიც ამავე დროს არქეოლ. მასალის უდიდესი საცავებიცაა. სსრკ 500-მდე მუზეუმს აქვს არქეოლ. განყ-ბა. არქეოლ. ინ-ტის ინიციატივით ყოველწლიურად ტარდება სსრკ არქეოლოგთა საკავშირო საანგარიშო სესიები. არქეოლ. კვლევის შედეგები ქვეყნდება არქეოლ. ჟურნალებში. სსრკ ცენტრ. არქეოლ. ორგანოების გარდა, გათხრების შედეგები ქვეყნდება მოკავშირე რესპუბლიკათა მეცნ. აკად. შრომებში, უნ-ტების, ინ-ტებისა და მუზეუმების გამოცემებში.

არქეოლ. კლევა-ძიების სახელმწ. საქმედ გადაქცევას მოჰყვა შუა აზიის, კავკასიისა და სხვ. უძველესი ცივილიზაციების ხელახალი აღმოჩენა და შესწავლა. არქეოლოგთა დამსახურებაა სსრკ მთელი რიგი უდამწერლობო ხალხების ისტორიის გამოვლინება-შესწავლა. დიდ წარმატებას მიაღწიეს სსრკ არქეოლოგებმა ძვ. რუს. სახელმწიფოს შესწავლაში და ა. შ. ა. სსრკ-ში ისტ. მეცნ. უმნიშვნელოვანეს დისციპლინად იქცა.

ა. ს ა ქ ა რ თ ვ ე ლ ო შ ი XIX ს-ში ჩაისახა, მაგრამ არქეოლ. გათხრებს საბჭოთა ხელისუფლების დამყარებამდე ეპიზოდური ხასიათი ჰქონდა. არქეოლ. ძეგლთა თავმოყრისა და შესწავლის ცდები დაკავშირებულია 1852 დაარსებულ კავკასიის მუზეუმთან (ამჟამად ს. ჯანაშიას სახ. საქართვ. სახელმწ. მუზეუმი) და 1873 დ. ბაქრაძის ინიციატივით დაარსებულ კავკასიის არქეოლოგიის მოყვარულთა საზ-ბასთან. საქართველოს არქეოლოგიისადმი ინტერესი გაცხოველდა რუსეთის V არქეოლ. ყრილობის (თბილისი, 1881) მომზადების პერიოდში.

მიუხედავად არქეოლ. გათხრების მცირე მასშტაბისა, XIX ს-ის II ნახევარში და XX ს-ის დასაწყისში საქართველოში მოხდა მნიშვნელოვანი არქეოლ. აღმოჩენები: სამთავროს სამაროვნისა და საჩხერის ყორღანული სამარხების გათხრები, ყაზბეგის განძის, ბორის სამაროვნის, ახალგორის განძის პოვნა და სხვ. გათხრებისა და შემთხვევითი აღმოჩენების შედეგად კავკასიის მუზეუმი არქეოლ. ძეგლთა ერთ-ერთ უდიდეს საცავად იქცა

არქეოლ. ძეგლთა გეგმაზომიერი გათხრა-შესწავლა შესაძლებელი გახდა საქართველოში საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ. საველე-არქეოლ. სამუშაოთა (დაზვერვები, გათხრა) ჩატარების ნებართვას იძლევა საქ. სსრ მეცნ. აკად. პრეზიდიუმი. არქეოლ. კვლევა-ძიებათა ხელმძღვ. დაწესებულებაა ივ. ჯავახიშვილის სახ. ისტ., არქეოლ. და ეთნოგრ. ინ-ტი. არქეოლ. კვლევას ატარებს აგრეთვე თსუ, ს. ჯანაშიას სახ. საქართვ. სახელმწ. მუზეუმი, საქართვ. ხელოვნ. სახელმწ. მუზეუმი, დ. გულიას სახ. აფხაზეთის ენის, ლიტ. და ისტ. ინ-ტი, ბათუმის სამეცნ. კვლევითი ინ-ტი, სამხრ. ოსეთის სამეცნ. კვლევითი ინ-ტი. არქეოლოგთა კადრებს ამზადებს თსუ-ს ისტ. ფაკ-ტი, საქ. სსრ მეცნ. აკად. ივ. ჯავახიშვილის სახ. არქეოლ. და ეთნოგრ. ინ-ტისა და ს. ჯანაშიას სახ. საქართვ. სახელმწ. მუზეუმის ასპირანტურები.

არქეოლ. ძეგლთა უდიდესი საცავია ს. ჯანაშიას სახ. საქართვ. სახელმწ. მუზეუმი, რ-იც კავკასიის მუზეუმის მემკვიდრეა და რ-საც 1936—41 გადაეცა თბილისში არსებული შ. რუსთაველისა და მისი ეპოქის მუზეუმის ფონდები. მდიდარი არქეოლ. ფონდებია საქართვ. ხელოვნ. სახელმწ. მუზეუმშიც (დაარსდა 1934), რ-საც გადაეცა საისტ. და საეთნოგრ. საზ-ბის მუზეუმის, საეკლესიო მუზეუმისა (დაარსდა 1889) და თსუ-ს ხელოვნებათმცოდნეობის კაბინეტთან არსებული სიძველეთა მუზეუმის (1925—30) ფონდები. საქართვ. არქეოლ. მასალის დიდი ნაწილი თავმოყრილია თბილისის, ბათუმის, გორის, ზუგდიდის, თელავის, ქუთაისის ისტ.-ეთნოგრ. სახელმწ. მუზეუმებში, აგრეთვე ახალციხის, გეგეჭკორის, გურჯაანის, მესტიის, მცხეთის, რუსთავის, ფოთის, ცხინვალის, წულუკიძის მხარეთმცოდნეობის მუზეუმებში. არქეოლ. საველე მუზეუმებია ბიჭვინთაში, არმაზისხევში და სხვ.

არქეოლ. კვლევა-ძიების შედეგები სისტემატურად ქვეყნდება სპეციალურ არქეოლ. და ფართო პროფილის ჟურნალებში.

საქართვ. თითქმის ყველა კუთხეში გამოვლინდა მრავალი მნიშვნელოვანი ძეგლი, პალეოლითიდან გვიანდ. შუა საუკუნეებამდე. მსოფლიოსათვის ცნობილი გახდა იაშთხვაში აღმოჩენილი აშელის ეპოქის ძეგლი, წონის, კუდაროს, ჯრუჭულას და სხვ. პალეოლითური ხანის მღვიმეები, ზედა პალეოლითური მღვიმე-ნამოსახლარები: დევის ხვრელი, საკაჟია და სხვ., აგრეთვე ქვემო ქართლში გამოვლენილი შულავრის ენეოლითური კულტურა. ადრინდ. ბრინჯაოს ხანის მტკვარ-არაქსის და შუა ბრინჯაოს ხანის თრიალეთის ყორღანული კულტურის ძეგლების აღმოჩენასა და შესწავლას დიდი მნიშვნელობა ჰქონდა არა მარტო საქართვ. არამედ წინა აზიის არქეოლოგიისათვის.

საქართვ. არქეოლ. განვითარებაში ახალი ეტაპი იყო მცხეთის არქეოლ. ექსპედიციის მუშაობა, რ-მაც შეისწავლა სამთავროს სამაროვანი, არმაზისხევის, ბაგინეთისა და საკუთრივ მცხეთის ძეგლები. მრავალი არქეოლ. აღმოჩენა დაკავშირებულია ახალმშენებლობებთან. აღსანიშნავია მშენებელთა და არქეოლოგთა თანამშრომლობა კოლხეთის დაბლობზე, თრიალეთში, ენგურჰესის ტერიტორიაზე, ალაზნის სარწყავი სისტემის ტრასაზე, რუსთავში, ახალქალაქში, ვარციხესა და ჟინვალში.

არქეოლ. კვლევა-ძიებამ სრულიად ახლებურად წარმოადგინა წინაქრისტიანული ხანის საქართვ. კულტ. და სოც.-ეკონ. სახე. მცხეთის, ვანის, უფლისციხის, სოხუმის, ფიჭვნარის, ბიჭვინთის, ურბნისისა და სხვ. აღმოჩენებმა გვიჩვენა საქართველოში პირველი სახელმწიფოების ჩამოყალიბების, ქალაქებისა და საქალაქო ცხოვრების ჩასახვა-განვითარების თავისებურებანი, გამოავლინა მრავალფეროვანი ხელოსნური ნაწარმი, მ. შ. ოქრომჭედლობის უნიკალური ძეგლები.

1936 დაიწყო და დღემდე წარმატებით გრძელდება ფეოდალური ხანის ძეგლების (ნაქალაქარების, ნასოფლარებისა და სხვ.) არქეოლ. კვლევა, რ-იც ავსებს წერილობითი წყაროების ცნობებს და ახლებურად აშუქებს შუა საუკუნეთა საქართვ. კულტურის მრავალ საკითხს.

არქეოლ. ჟურნალები რევოლუციამდელ რუსეთში.

«Записки Русского (Петербургского) археологического общества» (т. 1—14, СПб., 1849—65; ახალი სერია: т. 1—12, СПб., 1886—1902); ამავე საზოგადოების გამოც.: «Записки Отделения русской и славянской археологии» (т. 1—13, СПб. — М., 1851—1918), «Записки Восточного отделения» (т. 1—25, СПб., 1886—1921), «Записки Классического отделения» (т. 1—9, СПб., 1904—17), «Записки Нумизматического отделения» (т. 1—2, СПб., 1906—13); «Известия Археологической комиссии» (в. 1—66, СПб., 1901—18); «Отчеты Археологической комиссии за 1859—1913/5 (СПб., 1862—1918); «Материалы по археологии Кавказа» (в. 1—14, М., 1888—1916).

არქეოლ. ჟურნალები სსრკ-ში.

«Труды секции археологии РАНИОН» (в. 1—5, М., 1926—30); «Сообщения Гос. академии истории материальной культуры» (Л., 1926—29, 1931—32); «Проблемы истории материальной культуры» (в. 1—10, Л., 1933); კრებულები: «Советская археология» (в. 1—30, М.—Л., 1936—59); კვარტალური ჟურნ. «Советская археология» (М., 1957-იდან); «Археологія» (К., 1947); «Материалы и исследования по археологии СССР» (М.—Л., 1940-იდან); «Краткие сообщения о докладах и полевых исследованиях Ин-та археологии АН СССР» (М., 1939-იდან); «Краткие сообщения Ин-та археологии АН УССР» (т. 1—12, К., 1952—62); «Археологические открытия» (1966-იდან).

არქეოლ. ჟურნალები რევოლუციამდელ საქართველოში.

«Записки Общества любителей кавказской археологии» (т. 1, Тфл., 1875); «Известия Кавказского общества истории и археологии» (Тфл., 1882—84); «Известия Кавказского музея» (т. 1—12, Тфл., 1897—1919); „მოგზაური" (1901 — 04); «Известия Кавказского отделения Императорского Московского археологического общества» (в. 1—6, Тфл., 1904—21).

საბჭ. საქართველოში არქეოლ. მასალა ქვეყნდება ფართო პროფილის ჟურნალებში: „საქართველოს მუზეუმის შრომები" (ტ. 1—6, თბ., 1920—33); „აკად. ს. ჯანაშიას სახ. საქართვ. სახელმწ. მუზეუმის მოამბე" (თბ., 1922-იდან); „მიმომხილველი" (ტფ., 1926); „თბილისის სახელმწ. უნ-ტის შრომები" (1936-იდან); „აკად. ნ. მარის სახ. ენის, ისტ. და მატერიალური კულტ. ინ-ტის მოამბე" (ტ. 1—14, თბ., 1937—44); „მასალები საქართველოსა და კავკასიის ისტორიისათვის" (1937-იდან); „საქ. სსრ მეცნ. აკადემიის მოამბე" (1940-იდან); „ივ. ჯავახიშვილის სახ. ისტ., არქეოლ. და ეთნოგრ. ინ-ტის შრომები" (1955-იდან); „ანალები" (1947); „მიმომხილველი" (1949—53); „მასალები საქართველოს და კავკასიის არქეოლოგიისათვის" (1955-იდან); „მაცნე" (1960-იდან); „საქართველოს სახელმწ. მუზეუმის არქეოლოგიური ექსპედიციები" (1969-იდან).

სოციალისტური ქვეყნების მნიშვნელოვანი არქეოლ. ჟურნალებია:

ბულგარეთი: «Археология» (София, 1959-იდან); «Известия на Българский археологически институт» (София, 1922-იდან).

გდრ: «Ausgrabungen und Funde» (B., 1956-იდან) და სხვ.

იუგოსლავია: «Archaeologia Jugoslavica» (Beograd, 1954-იდან); «Archeološki vestnik» (Ljubljana, 1950-იდან).

პოლონეთი: «Wiadomości archeologiczne» (Warsz., 1873-იდან); «Światowit» (Warsz., 1889-იდან); «Archeologia. Rocznik Polskiego towarzystwa archeologicznego» (Wrocław, 1947-იდან); «Archeologia Polski» (Warsz.—Wrocław, 1957-იდან).

რუმინეთი: «Dacia. Revue d'archéologie et d'histoire ancienne» (Buc., 1957-იდან); «Biblioteca arheologică» (Buc., 1957-იდან).

უნგრეთი: «Archaeológiai értesitō (Bdpst., 1868-იდან, ახალი სერია 1882-იდან); «Acta archaeologica» (Bdpst., 1951-იდან).

ჩეხოსლოვაკია: «Památky archeologické» (Praha, 1854-იდან); «Archeologické rozhledy» (Praha, 1949-იდან).

საზღვარგარეთის სხვა ქვეყნების მნიშვნელოვანი არქეოლ. ჟურნალებია:

აშშ: «American Journal of Archaeology» (N. Y.—L., 1885-იდან); «Journal of the Near Eastern Studies» (Chi., 1942-იდან); «American Antiquity» (Menasha, 1935-იდან); «Archaeology» (Camb., 1948-იდან).

გფრ: «Prähistorische Zeitschrift» (B., 1909-იდან); «Archaeologischer Anzeiger» (B., 1849-იდან).

დიდი ბრიტანეთი: «Archaeologia» (L., 1770-იდან); «Archaeological Journal» (L., 1844-იდან); «Antiquaries Journal» (L., 1921-იდან); «Antiquity» (Gloucester, 1927-იდან).

ერაყი: «Sumer» (Baghdad, 1945-იდან).

ესპანეთი: «Archivo español de arte y arqueologia» (Madrid, 1825-იდან).

თურქეთი: «Türk Tarih Kurumu Belleten» (Ankara, 1937-იდან).

იაპონია: «Kokogaku zasshi» (Tokio, 1910-იდან).

ინდოეთი: «Archaeological Survey of India» (Calcutta, 1919-იდან); «Ancient India» (Delhi, 1946-იდან).

იტალია: «Bollettino di Paletnologia Italiana» (Roma, 1875-იდან); «Atti della pontifica Accademia Romana di Archeologia» (Roma, 1821-იდან); «Orientalia» (Roma, 1932-იდან).

საფრანგეთი: «Revue archéologique» (P., 1844-იდან); «L' Anthropologie» (P., 1890-იდან); «Préhistoire» (P., 1932-იდან); «Gallia» (P., 1943-იდან); «Bulletin Archéologique» (P., 1883-იდან).

შვეცია: «Fornvännen» (Stockh., 1906-იდან); «Acta archaeologica Lundensia» (Lund, 1954-იდან).

*ლიტ.*: აფაქიძე ა., ქართული საბჭოთა არქეოლოგიის განვითარების ნახევარსაუკუნოვანი გზა, თბ., 1972 (ბიბლიოგრ.); საქართველოს არქეოლოგია, თბ., 1959; საქართველოს ისტორიის ნარკვევები, ტ. 1, თბ., 1970; შუასაუკუნეთა საქართველოს არქეოლოგიის ბიბლიოგრაფია. 1871—1967, თბ., 1969; Арциховский А. В., Основы археологии, 2 изд., М., 1955; Монгайт А. Л., Археология в СССР, М., 1955; Чайлд Г., Прогресс и археология, пер. с англ., М., 1949; Советская археологическая литература. Библиография (1918—1940), М.—Л., 1965; იგივე, (1941—1957), М.—Л., 1959; იგივე, (1958—1962), Л., 1969.

*ა. აფაქიძე.*



არქეოლოგია. მინის სანელსაცხებლე. I ს. ბოლო —II ს, დასაწყისი. ურბნისი. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმი. თბილისი.

**არქეოლოგიური გათხრები,** მიწის გათხრა არქეოლ. ძეგლის გამოვლენისა და ისტ. კვლევის მიზნით. არქეოლ. ძეგლები მრავალფეროვანია. თითოეული მათგანის გათხრას თავისი სპეციფიკა აქვს. ფიქსაციის გასაადვილებლად თხრილს კვადრატებად ყოფენ. თხრიან ხელით, სხვადასხვა ხელსაწყოთი (ბარი, წერაქვი, დანები, ლანცეტები, ფუნჯები). მექანიზმების გამოყენება დასაშვებია მხოლოდ გათხრილი და გადარჩეული მიწის გასატანად. განსაკუთრებული მნიშვნელობა ენიჭება გათხრის პროცესის ყველა საფეხურის დაწვრილებით აღწერას. თხრილის გეგმაზე აღინიშნება აღმოჩენილი ნივთები და ნაგებობანი. გეგმის გარდა, აუცილებელია თხრილის ვერტ. ჭრილის ნახაზები, ფოტოსურათები, რ-ზედაც აისახება კულტ. ფენების თანამიმდევრობა. მათზე დაკვირვება საშუალებას გვაძლევს დავადგინოთ შედარებითი ქრონოლოგია. ხშირად საჭირო ხდება სინჯების აღება პალეობოტან., დენდროქრონოლოგიური, პალეომაგნ., ქიმ. და სხვ. ანალიზებისათვის (იხ. *არქეოლოგიური დათარიღება*). ჩვენში ა. გ-ის უფლება აქვთ მხოლოდ სპეციალისტ არქეოლოგებს საგანგებო ნებართვის, ე. წ. „ღია ფურცლის", მიღების შემდეგ. საქართვ. ტერიტორიაზე არქეოლ. გათხრების ჩასატარებლად „ღია ფურცელს" იძლევა საქ. სსრ მეცნ. აკადემიის პრეზიდიუმი.



არქეოლოგია. სხალტბა—შიომღვიმის წყალსადენი. დეტალი. 1202. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმი. თბილისი.

*ლიტ.*: Авдусин Д. А., Археологические разведки и раскопки, М., 1959; Блаватский В. Д., Античная полевая археология, М., 1967; Мартынов А. И., Археология СССР, М., 1973.

*რ. ფუთურიძე.*

**არქეოლოგიური განძი,** რაიმე მიზეზით დამალული, უპირატესად მიწაში დაფლული ნივთები, რ-ებიც თავისი დროისათვის მატერ. ფასეულობას წარმოადგენდნენ, ჩვენთვის კი, უპირველეს ყოვლისა, ისტ. წყაროს მნიშვნელობა აქვთ.

განძს უმეტესად მოსალოდნელი საშიშროების წინ მალავდნენ. ზოგჯერ ხერხდება ზოგიერთი ა. გ-ის დაკავშირება წერილობითი წყაროებით ცნობილ ისტ. მოვლენებთან. მაგ., დმანისის განძის დაფვლა უკავშირდება მონღოლთა

არქეოლოგიური გათხრები. შულავრის გორა. ძვ. წ. V ათასწლეული. გათხრილი ფართობის ხედი ჩრდილო-აღმოსავლეთიდან. ქვემო ქართლის არქეოლოგიური ექსპედიცია. 1966.





არქეოპტერიქსის ჩონჩხი და ბუმბულის ანაბეჭდები.

მიერ ქ. დმანისის აღებას. უძველესი ა. გ. ახალი ქვის ხანას (ნეოლითს) განეკუთვნება. საქ. ტერიტორიაზე აღმოჩენილ ა. გ-ებიდან ჯერჯერობით უძველესია შუა ბრინჯაოს ხანის ურეკის განძი (ძვ. წ. XVIII—XVI სს.). ა. გ-თა სიმრავლით განსაკუთრებით ცნობილია *კოლხური კულტურა* (ძვ. წ. XIV—VII სს.).

მელითონეთა სახელოსნოებთან ხშირად აღმოჩნდება ხოლმე სპილენძის ზოდები და გამოსაყენებლად მეტწილად უვარგისი სპილენძისა და ბრინჯაოს იარაღ-სამკაული, რ-იც ხელმეორედ გადადნობისათვის იყო განკუთვნილი. ასეთ ა. გ-ს „მდნობელთა განძს“ უწოდებენ. ა. გ-ის თავისებური და ფართოდ გავრცელებული სახეობაა მონეტათა განძები. განძებს, რ-ებიც მონეტებთან ერთად ლითონის სხვა ნივთებსაც შეიცავს, ჩვეულებრივ „შერეულ განძს“ უწოდებენ. ლითონის ფულის ყოველი განძი ძვირფასი ისტ. წყაროა ამა თუ იმ ქვეყნის სამონეტო მიმოქცევისა და სხვა ქვეყნებთან სავაჭრო-ეკონ. ურთიერთობათა შესასწავლად. საქართვ. ტერიტორიაზე ლითონის ფულის განძები ხშირად ჩნდება ძვ. წ. VI—V სს-იდან, როდესაც საქართველოში დაიწყო სამონეტო მიმოქცევა და მოიჭრა პირველი მონეტა — *კოლხური თეთრი*.

სპეც. ლიტ-რაში ა. გ-ის სახელით ზოგჯერ სრულიად სხვა სახის ძეგლები მოიხსენიება, მაგ., ე. წ. *ახალგორის განძი* სინამდვილეში მდიდრული სამარხის ინვენტარია და არა ა. გ.

თითოეული ა. გ. მნიშვნელოვანი ისტ. ღირებულების არქეოლ. ძეგლია. იგი საერთო-სახალხო საკუთრებას წარმოადგენს. ამიტომ სსრკ-ის, აგრეთვე ზოგი სხვა სახელმწიფოს მოქმედი კანონმდებლობით, ყოველი მოქალაქე ვალდებულია, შემთხვევით აღმოჩენილი ა. გ. სახელმწიფოს (მუზეუმს) ჩააბაროს, რისთვისაც იგი იღებს საგანგებო გასამრჯელოს — ფულად ჯილდოს. განძის მიმთვისებელი ისჯება სისხლის სამართლის წესით. *ი. გაგოშიძე.*

**არქეოლოგიური დაზვერვა,** არქეოლ. კვლევა-ძიების საწყისი საფეხური, რ-ის მიზანია ძეგლის მიკვლევა, ზედაპირული შესწავლა და არქეოლ. რუკისათვის მასალების მოპოვება. ა. დ. გამოავლენს შესასწავლი რ-ნის არქეოლ. ძეგლების მრავალფეროვნებას, მათი გავრცელების სურათს, რის საფუძველზეც შემუშავდება აზრი აღმოჩენილ ძეგლთა რაობის შესახებ, ხდება მათი წინასწარი დახასიათება. ა. დ. ხორციელდება შესასწავლი მხარის შესახებ ცნობილი საისტ. წყაროების, ისტ., არქეოლ. და სამხარეთმცოდნეო ლიტ-რის შესწავლის საფუძველზე. ფრიად მნიშვნელოვანია ისტ.-გეოგრ. მონაცემთა და ტოპონიმიკის მასალის, აგრეთვე შემთხვევითი აღმოჩენებისა თუ ადგილ. მოსახლეობისაგან გაგონილ თქმულება-გადმოცემათა გათვალისწინება. სასურველია დაზვერვა დაიწყოს ადრე გაზაფხულზე, როცა მიწის ზედაპირი ნაკლებ დაფარულია მცენარეულობით და ნიადაგი გადარეცხილია ხშირი წვიმებით. თუ არის გარკვეულ პუნქტში საინტერესო ძეგლის არსებობის ყველა პირობა, მაგრამ უცნობია მისი ასაკი და გავრცელების საზღვრები, დასაშვებია მცირე საცდელი თხრილის გაჭრა ისეთ მონაკვეთში, რომ ძეგლი არ დაზიანდეს. თუ გათხრის საშუალება არ არის და ძეგლის მახლობლად არც ფლატეებია, კულტ. ფენის გავრცელების დასადგენად იყენებენ ნიადაგის ფოსფატურ ანალიზს, ზოგჯერ ავიადაზვერვასაც მიმართავენ. გარდა ამისა, ფენების ელექტროგამტარობის მიხედვით შეიძლება წინასწარ მოიხაზოს გასათხრელი ობიექტის სურათი. იმავე მიზნით იყენებენ მიკროფოტოაპარატს, რ-საც უშვებენ ბურღილში მიწისქვეშა სიცარიელეთა (ნაგებობა, სამარხი) გადასაღებად.

არქეოლ. აღმოჩენები რუკაზე გარკვეული პირობითი ნიშნებით აღინიშნება. კეთდება ძეგლის გეგმა, იღებენ ფოტოსურათებს და სხვ., შეგროვილი მასალის მიხედვით შეძლებისდაგვარად განისაზღვრება ძეგლის ასაკი. ა. დ-ის შედეგები გათხრებით შემოწმების გარეშე ისტ. დასკვნებს საფუძვლად ვერ დაედება. XX ს. 40—50-იან წლებში გავრცელდა ა. დ-ის ახალი სახე, ე. წ. წყალქვეშა არქეოლოგია (ბიჭვინთა, სოხუმი).

ჩვენში ა. დ-ის უფლება აქვთ მხოლოდ სპეციალისტ არქეოლოგებს საქ. სსრ მეცნ. აკადემიისაგან სათანადო ნებართვის — „ღია ფურცლის“ მიღების შემდეგ.

*ლიტ.*: Авдусин Д. А., Археологические разведки и раскопки, М., 1959. *გ. გრიგოლია.*

**არქეოლოგიური დათარიღება,** ისტორიულ მოვლენათა ქრონოლოგიის დადგენა არქეოლ. მონაცემების მიხედვით. არსებობს ა. დ-ის ორი სისტემა: აბსოლუტური და შედარებითი. აბსოლ. ქრონოლოგია განსაზღვრავს ამა თუ იმ მოვლენის თარიღს მოქმედი კალენდრის მიხედვით, შედარებითი ქრონოლოგია კი მხოლოდ მოვლენათა თანამიმდევრობას ასახავს. შედარებით თარიღებს ადგენენ სტრატიგრაფიული (იხ. *სტრატიგრაფია არქეოლოგიაში*) და ტიპოლოგიური მეთოდებით. არქეოლ. ძეგლებზე კულტ. ფენათა განლაგებაზე დაკვირვება შესაძლებლობას იძლევა განისაზღვროს მოვლენათა ქრონოლოგიური თანამიმდევრობა. ერთმანეთზე დაფენილ კულტურულ ფენათაგან უფრო ძველია ის, რ-იც ღრმადაა მოქცეული. ტიპოლ. მეთოდი ემყარება დროთა განმავლობაში ნივთების ტიპის, მათი დამზადების ტექნიკისა და ა. შ. ცვლას. შედარებითი ქრონოლოგიიდან აბსოლუტურზე გადასვლა შესაძლებელია, თუ დაუთარიღებელ არქეოლ. მასალასთან ერთად აღმოჩნდება ისეთი ნივთები, რ-თა დამზადების დრო ცნობილია სხვა წყაროებიდან, ან რ-ებიც თვით შეიცავენ თარიღს (მონეტები, წარწერები და სხვ.).

საკუთრივ ა. დ-ის მეთოდების გარდა, არქეოლოგიაში ფართოდ იყენებენ მეთოდებს, რ-ებიც ემყარება საბუნებისმეტყველო მეცნიერებათა მიღწევებს. ასეთებია: რადიოკარბონული (არქეოლ. ძეგლების დათარიღება ორგ. წარმოშობის ნაშთებში რადიოაქტიური ნახშირბადის რაოდენობის მიხედვით), პალეომაგნიტური (დათარიღება გამომწვარი თიხის ნაწარმში ნარჩენი მაგნეტიზმის მიხედვით, იხ. *არქეომაგნეტიზმი*), დენდროქრონოლოგიური (დათარიღება განათხარი ხეების წლიური წრეების მიხედვით), ყვავილთა მტვრის ანალიზის, ქიმ. და სხვ. მეთოდები.

**არქეოლოგიური კომისია** პეტერბურგისა, რევოლუციამდელი რუსეთის ოფიც. საორგანიზაციო და სამეცნ არქეოლ. ცენტრი. დაარსდა 1859. ა. კ-ის თავ-რეები იყვნენ ს. სტროგანოვი, ა. ვასილჩიკოვი, ა. ბობრინსკი. XIX ს. 60—80-იან წლებში ა. კ-ის მუშაობა ფაქტობრივად ბერძნ.-სკვითურ სიძველეთა ძიებით შემოიფარგლებოდა. 1889 კომისიას მიენიჭა რუს. იმპერიაში არქეოლ. გათხრების ნებართვის გაცემისა და კონტროლის უფლება (თავადაზნაურთა მამულებზე ეს უფლება არ ვრცელდებოდა). ა. კ. მთელ მონაპოვარს ანაწილებდა მუზეუმებს შორის, ხელმძღვანელობდა მატერ. კულტ. ძეგლთა დაცვას და სარესტავრაციო სამუშაოებს. გამოსცემდა ჟურნალებს: „Отчёты“ (1862—1918) და „Известия“ (1901—18). გამოაქვეყნა „Материалы по археологии России“ (т. 1—37, 1866—1918). 1919 ა. კ. გაუქმდა და საორგანიზაციო და სამეცნ. ფუნქციები დაეკისრა ახლად დაარსებულ ლენინგრ. მატერ. კულტ. ისტ. სახელმწ. აკადემიას.

*ლიტ.*: Жебелев С. А., Введение в археологию, ч. 1—2, П., 1923.

**არქეოლოგიური კულტურა,** ტერმინი რ-ითაც არქეოლოგიაში აღინიშნება გარკვეული ხანისა და განსაზღვრულ ტერიტორიაზე გავრცელებული ადგილობრივი თავისებურებების მქონე არქეოლ. ძეგლთა ერთობლიობა. ა. კ-ის გამოყოფის დროს ითვალისწინებენ დამახასიათებელ ნიშანთა მთელ კომპლექსს — მეურნ. ხასიათსა და განვითარების დონეს, დასახლ. ტიპს, დაკრძალვის წესს, სამკაულის, იარაღისა და კერამიკის ფორმებსა და ორნამენტაციას. არქეოლ. კომპლექსის ცალკეულ ელემენტთა მსგავსება ან განსხვავება სხვა კულტურის შესაბამის ელემენტებთან საკმაო საფუძველი არ არის ა. კ-ის გამოსაყოფად. სპეციალისტთა უმრავლესობის აზრით, ა. კ. გარკვეული ეთნიკური ერთობის კუთვნილება უნდა იყოს. ზოგჯერ ხერხდება ა. კ-ის დაკავშირება რომელიმე ეთნიკურ ჯგუფთან, უმეტეს შემთხვევაში კი ამგვარი დაკავშირება მეტ-ნაკლებად დასაბუთებული ვარაუდის ფარგლებს არ სცილდება. ა. კ-ს, როცა მისი მატარებელი ეთნ. ერთეული უცნობია, სახელწოდება ეძლევა გავრცელების ძირითადი ტერიტ. (მაგ. *მტკვარ-არაქსის კულტურა*) ან იმ ძეგლის მიხედვით, სადაც პირველად განისაზღვრა იგი (მაგ., *ტრიპოლიეს კულტურა*), ანდა ა. კ-ის ამა თუ იმ დამახასიათებელი (განმსაზღვრელი) ელემენტის მიხედვით (მაგ., *საბრძოლო ცულების კულტურა*).

*ლიტ.*: Монгайт А. Л., Археологические культуры и этнические общности, «Народы Азии и Африки», 1967, № 1. *ი. გაგოშიძე.*

**არქეოლოგიური რუკა,** გეოგრაფიული რუკა, რ-ზეც გრაფიკული ნიშნებით აღნიშნულია ამა თუ იმ უბნის, ქვეყნისა თუ მხარის არქეოლ. ძეგლები, საგნები, ნამოსახლარები, ნაგებობანი, სამარხები და სხვ., ნაჩვენებია მათი წარმომავლობა და გავრცელების გზები. ა. რ-ის საფუძველზე შესაძლებელია დადგინდეს არქეოლ. კულტურების გავრცელების სურათი, გაირკვეს მათი ურთიერთკავშირი. ზოგიერთ შემთხვევაში არქეოლ. კულტ. შეიძლება დაუკავშირდეს გარკვეულ ეთნიკურ ჯგუფს.

ა. რ-ის საშუალებით განისაზღვრება ცალკეულ არქეოლ. კულტურათა გავრცელების რ-ნები, წარსულის საზ. მოვლენები აისახება გეოგრ. ფაქტორებთან კავშირში, თვალსაჩინო ხდება, როგორ გეოგრ. გარემოში ვითარდებოდა ესა თუ ის ისტ. მოვლენა, ხელს უწყობდა თუ წინ ეღობებოდა საზ-ბის განვითარების პროცესს რელიეფი, ფლორა, ფაუნა, ჰავა და სხვ. ან რა ზეგავლენას ახდენდა და როგორ ცვლიდა ადამიანი ბუნებას თავის სასარგებლოდ. არქეოლ. აღმოჩენები პირველად რუკაზე XIX ს. შუა წლებში აღინიშნა. XIX ს-შივე დაიწყეს სპეც. თემატური ტიპოლ. ა. რ-ების შედგენა, რ-ებიც წარმოდგენას იძლევა ძვ. ხალხების კულტ. ელემენტების გავრცელების სფეროზე, პალეოგრაფიულ და სხვა ისტ.-არქეოლ. მონაცემებზე. *გ. გრიგოლია.*

**არქეოლოგიური ყრილობები,** რუსეთის არქეოლოგთა ყრილობები, ტარდებოდა მოსკ. არქეოლ. საზ-ბის ინიციატივით. იწვევდნენ სხვადასხვა ქალაქში. წარმოდგენილ მოხსენებათა თემატიკა ძირითადად იმ მხარეს უკავშირდებოდა, სადაც ყრილობას იწვევდნენ. ამ მიზნით ტარდებოდა მოსამზადებელი მუშაობა, არქეოლ. კვლევა-ძიება, ეწყობოდა გამოფენები. სპეციფ. არქეოლ. საკითხების გარდა, ყრილობებზე განიხილავდნენ ეთნოგრ., ისტ., ლინგვისტიკისა და სხვა საკითხებს. ა. ყ. გამოსცემდნენ „შრომებს“, სადაც იბეჭდებოდა მოხსენებები და ჩატარებულ არქეოლ. სამუშაოთა ანგარიშები. პირველი ა. ყ. ჩატარდა

ქ. მოსკოვში (1869), II — პეტერბურგში (1871), III — კიევში (1874), IV — ყაზანში (1877), V — თბილისში (1881), VI — ოდესაში (1884), VII — იაროსლავლში (1887), VIII — მოსკოვში (1890), IX — ვილნოში (1893), X — რიგაში (1896), XI — კიევში (1899), XII — ხარკოვში (1902), XIII—ეკატერინოსლავში (1905), XIV — ჩერნიგოვში (1908), XV — ნოვგოროდში (1911). ა. ყ-მა დიდი როლი შეასრულა არქეოლ. საქმის განვითარებაში.

საყურადღებოა თბილისში ჩატარებული V ა. ყ. მის მუშაობაში 100-მდე სპეციალისტი მონაწილეობდა. ამ ყრილობასთან დაკავშირებით კავკასიაში და, კერძოდ, საქართველოში არქეოლოგიისადმი ინტერესი მკვეთრად გაიზარდა. ყრილობის ნაყოფიერი მუშაობა ჩანს სპეც. გამოცემული ტომიდან (Труды V археологического съезда в Тифлисе 1881, М., 1887), რ-შიც ა. ავდეევის, დ. ბაქრაძის, ილ. ოქრომჭედლიშვილის, ნ. სულთანოვის, ნ. ლიხაჩოვის და სხვათა გამოკვლევებია დაბეჭდილი.

ამჟამად ა. ყ-ის როლს ასრულებს სსრკ მეცნ. აკად. ისტ. განყ-ბის ყოველწლიური სესიები, სსრკ მეცნ. აკად. არქეოლ. ინ-ტის პლენუმები.

**არქეოლოგიური ძეგლები,** ადამიანის მიერ შექმნილი ნივთიერი კულტურის ძეგლები, რ-ებიც არქეოლოგიური კვლევის საგანს წარმოადგენენ. ა. ძ-ს განეკუთვნება ყველაფერი, რასაც ადამიანის არსებობისა და მოქმედების კვალი ატყვია. ასე, მაგ., ნასახლარები, ნასოფლარები, ნაქალაქარები, თავდასაცავი, საკულტო და სამეურნეო ნაგებობათა ნანგრევები, გზები, ხიდები, აბანოები, სარწყავი სისტემები, წყალსადენები და სხვა ჰიდროტექ. ნაგებობანი, სამთო გამონამუშევრები, სამარხები, საბრძოლო და სამეურნეო იარაღ-საჭურველი, საყოფაცხოვრებო საგნები, ჭურჭელი, ტანსაცმელი, სამკაული, ხელოვნ. ძეგლები, წარწერები, ადამიანის საოჯახო და სამეურნეო-სამრეწვ. საქმიანობის შედეგად წარმოქმნილი ნარჩენები (ძვლები, ნივთების ნატეხები, წუნდებული ხელოსნური ნაწარმი, წიდები და ა. შ.) და სხვ. ა. ძ. შეიძლება შემთხვევით მიწის ზემოთაც აღმოჩნდეს, მაგრამ უპირატესად ისინი მიწითაა დაფარული და მათ გამოსავლენად საჭიროა არქეოლ. გათხრების ჩატარება. არსებობს წყალქვეშ მოქცეული ა. ძ., დროთა ვითარებაში წყლით დაფარული ზღვისპირა ნაგებობების ნანგრევები, დაღუპული გემების ნაშთები და სხვ. (იხ. *წყალქვეშა არქეოლოგია*). *ი. გაგოშიძე.*

**არქეომაგნეტიზმი,** გეომაგნეტიზმის დარგი, რ-ის საშუალებითაც ხდება დედამიწის მაგნიტური ველის ცვლილებათა აღდგენა. ა-ის კვლევის მეთოდი იმ ფაქტს ემყარება, რომ გამომწვარი თიხისაგან დამზადებულ საგნებში ათასობით წლების მანძილზე თითქმის უცვლელად ინახება მაგნიტური ველის ის მნიშვნელობანი, რ-ებიც დედამიწას ჰქონდა კონკრ. ადგილზე საგნის გამოწვის დროს. ამ ანაბეჭდების მიხედვით შეიძლება აღვადგინოთ დედამიწის მაგნ. ველის დაძაბულობის, დახრილობისა და მიხრილობის მნიშვნელობანი, თუ ვიცით, როგორ იყო მოთავსებული საგანი გამოწვის დროს. ასეთ საგნებს განეკუთვნება ყველა ის არქეოლ. ობიექტი, რ-იც გამოწვის შემდეგ ადგილიდან არ დაძრულა (მაგ., ქურა, გამომწვარი თიხის იატაკი და სხვ.); მაგნ. ველის დაძაბულობისა და მიხრილობის განსაზღვრისათვის საკმარისია ვიცოდეთ გამოწვის დროს საგნის მდებარეობა ვერტიკალის მიმართ. სხვადასხვა ასაკის არქეოლ. ობიექტების არქეომაგნ. მეთოდით გამოკვლევის შედეგად კი შეიძლება შევადგინოთ დედამიწის მაგნიტური ველის ელემენტების ცვლილების გრაფიკები დროის მიხედვით, რ-ებიც საშუალებას გვაძლევს დავათარიღოთ თიხის ისეთი საგნები, რ-თა ორიენტაცია ვერტიკალის მიმართ გამოწვის დროს ცნობილია.

*ლიტ.*: Бурлацкая С. П., Археомагнетизм М., 1965; Нодия М. З., Челидзе З. А., Апакидзе А. М., Некоторые результаты исследования наклонения и напряженности геомагнитного поля археомагнитным методом на территории Грузинской ССР, «საქ. სსრ მეცნ. აკადემიის მოამბე», 1969, ტ. 56, № 1; Thellier E., Thellier O., Nouveaux resultats sur la direction et l' intensité du champ magnétique terrestre dans le passé historique, «Journal of Geomagnetism and Geoelectricity», 1954, v. 6, № 4. *ზ. ჭელიძე.*

**არქეოპოლისი,** *ეგრისის* ძველი დედაქალაქის ციხე-გოჯის ბერძნ. სახელწოდება. იხ. *ნოქალაქევი*.

**არქეოპოლისის ბრძოლა 551,** ბრძოლა ბიზანტიელ-ეგრისელებსა და ირანელებს შორის *ეგრისის დიდი ომის* (542—562) დროს. პეტრასთან მარცხის შემდეგ ირანელები შეეცადნენ აეღოთ ეგრისის დედაქალაქი ციხე-გოჯი (ახლანდ. *ნოქალაქევი*), რ-საც ბერძნები არქეოპოლისს უწოდებდნენ. ირანელთა სარდალმა მერმეროემ ქალაქის ძნელად მისადგომ ზემო ჭიშკართან გამოცდილი მშვილდოსნები გაგზავნა, თვითონ კი მთელი ჯარით, ტარანებით და სპილოებით ციხე-ქალაქის ქვემო ჭიშკარს მიადგა. იერიშის დროს ადგილ. მოღალატემ მერმეროეს დავალებით ცეცხლი წაუკიდა სურსათის საწყობებს, მაგრამ ირანელებმა ქალაქი მაინც ვერ აიღეს.

*ლიტ.*: გუჩუა ვ., გადაუხედოთ წარსულს, თბ., 1967.

**არქეოპტერიქსი** (*არქეო...* და ბერძნ. pteryx — ფრთა) (Archaeopteryx lithographica), უძველესი პრიმიტიული ნამარხი ფრინველი. ქალასა და ტვინის აგებულება ა-ს აახლოებს ქვეწარმავლებთან, რ-თაც იგი სხვა თავისებურებითაც (კბილიანი ყბები, ბრჭყალიანი სამი თითი ფრთებადქცეულ წინა კიდურებზე, გრძელი კუდი, არაპნევმატური ძვლები და სხვ.) ემსგავსება, მაგრამ სხეულის საერთო აგებულებით, შებუმბვლითა და ზოგი სხვა ნიშნით იგი უფრო ფრინველებს ეკუთვნის. ა-ს გარდამავალი ადგილი უჭირავს ქვეწარმავლებსა და ფრინველებს შორის. მისმა აღმოჩენამ დაამტკიცა ფრინველების ქვეწარმავლებისაგან წარმოშობა. ა. პირველად იპოვეს 1860 ბავარიაში, ზოლენჰოფენის ზედა იურულ ლითოგრ. ფიქლებში. სულ აღმოჩენილია სამი ჩონჩხი და ბუმბულის ანაბეჭდი.

**არქეორნისი** (*არქეო...* და ბერძნ. ornis — ფრინველი), ნამარხი ფრინველი. 1884 შეცდომით აღწერეს როგორც დამოუკიდებელი გვარი. შემდგომში სახელწ. „ა" *არქეოპტერიქსის* სინონიმად იქცა.

**არქეოციათები** (Archaeocyathi), ამომწყდარი უხერხემლო ცხოველების ტიპი. ცხოვრობდნენ ადრეული კემბრიული პერიოდის ზღვებში (100 *მ* სიღრმემდე). ჰქონდათ კირქვისაგან შემდგარი, ჩვეულებრივ, ფიალისებრი ან ყანწისებრი ფორმებიანი ჩონჩხი. მათი საშ. სიგრძე 5—10 *სმ*-ს, ზოგჯერ 1 *მ*-ს აღწევდა, დიამეტრი 1,5—3, იშვიათად 50 *სმ*-ს. ცხოველი ზღვის ფსკერს კონუსის ფუძით ემაგრებოდა. ჩვეულებრივ ცალადი ფორმები იყვნენ, იშვიათად კოლონიური. ცნობილია 1000-ზე მეტი სახეობა, რ-ებიც დედამიწის სულ სხვადასხვა მხარეშია ნაპოვნი, სსრკ-ში—ურალში, ციმბირსა და შორეულ აღმოსავლეთში. ა. ქვედა კემბრიული ნალექების სახელმძღვანელო ნამარხებია.

**არქესპორიუმი** (ბერძნ. archē — საწყისი და spora — თესლი), უჯრედების ჯგუფი, რ-ებისაგანაც წარმოიქმნება სპორები (ხავსებსა და ტოლსპორიან გვიმრანაირებში) და მიკრო- ან მეგასპორები (განსხვავებულსპორიან გვიმრანაირებში, შიშველთესლოვანებსა და ფარულთესლოვანებში).

**არქეტიპი** (ბერძნ. archē — საწყისი და typos — ნიმუში), ყველა ხერხემლიანი ცხოველის ჩონჩხის აგებულების პირველადი ტიპი, პროტოტიპის ცნება. ა-ის თეორია წამოაყენა *რ. ოუენმა* (1847). ეს თეორია XVIII—XIX სს. მორფოლოგიაში ნატურფილოს. მიმართულების გამოხატულებაა, როცა ადამიანისა და ცხოველის აგებულებაში ერთიან იდეას ეძებდნენ. ა-ს საფუძვლად უძევს იდეალური მალა, რ-იც შედგება 8 ნაწილისაგან (ტანი, ნევრალური და ჰემალური რკალები, წვეტიანი და განივი მორჩები, ნეკნები). მთელი ჩონჩხი წარმოდგენილი იყო ასეთი სახეცვლილი მალებით. ოუენი ქალაში არჩევდა 4 მალას: კეფის, თხემის, შუბლისა და ცხვირისას. ა. ჩონჩხის იდეალური ტიპია, რ-იც არც ნამარხ და არც თანამედროვე ხერხემლიან ცხოველებში არ არის მთლიანად რეალიზებული. ჩ. დარვინმა ა-ის ცნება სხვაგვარად გაიაზრა და იგი წარმოადგინა არა როგორც აბსტ. პროტოტიპი, არამედ როგორც ოდესღაც რეალურად არსებული წინაპრული ფორმა.



არქეოციათის კონუსური ჩონჩხი. რეკონსტრუქცია.

**არქეული (არქეოზოური) ერა,** დედამიწის გეოლ. ისტ. უძველესი ანუ სიცოცხლის დასაბამის დროინდელი ერა. მისი ხანგრძლივობა დაახლ. 2,3 მლრდ. წელიწადია. ა. ე-ში წარმოიქმნა არქეული ჯგუფის ქანები, რ-ებიც წარმოდგენილია კონტინენტური ფარების გრანიტოიდული ინტრუზიებითა და ძლიერ მეტამორფული ქანებით—გნაისებით, კრისტ. ფიქლებით, კვარციტებით. ამ წარმონაქმნებში ორგანიზმთა ნაშთები ძალზე იშვიათია. ზოგი მკვლევარი მათ არსებობას საეჭვოდაც კი მიიჩნევს.

**არქი...** (ბერძნ. archi — მთავარი, უფროსი), რთული სიტყვის პირველი შემადგენელი ნაწილი; აღნიშნავს: 1. „მთავარს", „უფროსს", მაგ., არქიეპისკოპოსი — მთავარეპისკოპოსი; არქიფონემა — ძირითადი ფონემა; 2. იმის უმაღლეს ხარისხს, რაც მოცემულია რთული სიტყვის მეორე, ძირითად, ნაწილში; მაგ., არქიპატრიოტი — უაღრესი პატრიოტი.

**არქიდამოს II** (Archidamos), სპარტის მეფე ძვ. წ. 469 (ან 476) — 427. სპარტელებმა ა-ს მეთაურობით ჩაახშეს ჰილოტების აჯანყება (ე. წ. მე-3 *მესენიელთა ომი* ძვ. წ. 464—458 ან 455). შემდგომ, *პელოპონესის ომის* დროს, იგი სპარტელთა ლაშქრით სამი წლის განმავლობაში (431, 430, 428) თავს ესხმოდა ატიკას და აოხრებდა ათენის გარეუბნებს. მისი სახელის მიხედვით, პელოპონესის ომის I პერიოდს (431—421) „არქიდამეს ომს" უწოდებენ.




არქესპორიუმი. სამტვრე ბუდე არქესპორიუმით: ეპ—ეპიდერმისი; ენდ—ენდოთეციუმი; გშ—გამომფენი შრე; ა—არქესპორიუმი.

**არქიდიაკონი** (ბერძნ. Archidiakon), მთავარდიაკონი, საკათედრო ეკლესიის პირველი დიაკონი, V ს-იდან რომის კათოლ. ეკლესიაში ა. ითვლებოდა ეპისკოპოსის თანაშემწედ, რ-საც ევალებოდა საეკლ. მამულებისა და *ეპარქიის* სამღვდელოების ზედამხედველობა და ეპარქიაში საეკლ. სასამართლო საქმეების განმგებლობა. XI—XII სს-ში ა-ის უფლებები გაიზარდა. ა-მა მიიღო ეპისკოპოსის ზოგი უფლება და ითვლებოდა მაღალ საეკლ. ხელისუფლად. მართლმადიდებლურ ეკლესიაში ა. იყო ეპისკოპოსის მთავარი თანაშემწე. XV ს-იდან ა-ის უფლებები შეიკვეცა, ბოლოს კი ა-ის თანამდებობა სრულიად მოისპო. ა-ის თანამდებობა გარკვეული ფუნქციებით შემორჩა მხოლოდ *ანგლიკანურ ეკლესიასა* და ზოგიერთ *ევანგელიკურ ეკლესიაში*. მართლმადიდებლურ ეკლესიათაგან იგი არსებობს მხოლოდ კონსტანტინოპოლის ეკლესიაში (VII ს-იდან).

ქართ. ეკლესიაში ა-ის ბერძნ. წოდებას შეესატყვისება „მთავარდიაკონი"; იგი

მღვდელმსახურების დროს ასრულებდა მღვდლის უფროსი თანაშემწის როლს. XII ს-ში დიდი მონასტრების მთავარდიაკვნები განაგებდნენ სასამართლო საქმეებს სამონასტრო მამულებში. შემდგომ საუკუნეებში მათ ეს ფუნქცია დაკარგეს.

*ბ. ლომინაძე.*

**არქიელი** (ბერძნ. archiereus), უმაღლესი სამღვდელოების წარმომადგენელი, მღვდელმთავარი მართლმადიდებლურ ეკლესიაში. ა-ად იწოდება *ეპისკოპოსი, არქიეპისკოპოსი, მიტროპოლიტი,* რ-თაც ექვემდებარებიან არახელისუფალი სამღვდელოების წარმომადგენლები, მღვდლები (იერეი) და სხვ. ქართ. საეკლ. წყობილებაში ა-ის წოდებას შეესატყვისება „მღვდელმთავარი“. *ბ. ლომინაძე.*

**არქიეპისკოპოსი** (*არქი...* და *ეპისკოპოსი*), მ თ ა ვ ა რ ე პ ი ს კ ო პ ო ს ი, ქრისტ. ეკლესიის მაღალი იერარქის ტიტული, რ-საც ატარებდნენ უმეტესად მთავარი ქალაქების ეპისკოპოსები. რომის იმპერიაში კონსტანტინე დიდის დროს (IV ს.) ა. ეწოდებოდა *მიტროპოლიტს,* რ-საც ექვემდებარებოდნენ დიოცეზის ეპისკოპოსები. ა-ის ტიტულს დღეს ატარებს ზოგიერთი ავტოკეფალური ეკლესიის მეთაური. ა. ეწოდება აგრეთვე ზოგიერთი პროტესტანტული ეპისკოპალური ეკლესიის მეთაურს (მაგ. კენტერბერიის არქიეპისკოპოსი ინგლისში). ქართ. საეკლესიო წყობილებაში ა-ს შეესატყვისება „მთავარეპისკოპოსი“. *ბ. ლომინაძე.*

**არქიერატიკონი** (ბერძნ. archieratikos —სამღვდელმთავრო), *ლიტურგიის* წესების სახელმძღვანელო წიგნი, რ-იც განკუთვნილია მღვდელმთავართათვის (იხ. *არქიელი*). ა. ანუ „სამღვდელმთავრო კონდაკი“, სამღვდელო *კონდაკისაგან* განსხვავებით, დამატებით შეიცავს *ხელთდასხმის* (ქიროტონიის) წესებსაც. ქართ. ა. განეკუთვნება X ს. იგი თარგმნილია რუსულად (კ. კეკელიძე) და ინგლისურად (ფ. კონიბირი, ო. უორდროპი).

*ლიტ.*: კ ე კ ე ლ ი ძ ე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1960, გვ. 583—584. *ბ. ლომინაძე.*

**არქივი** (ლათ. archivum<ბერძნ. archeion — საკრებულო დაწესებულება), დამოუკიდებელი დაწესებულება ან დაწესებულების განყ-ბა, რ-ის ძირითადი დანიშნულებაა დოკუმენტური მასალების მიღება-აღრიცხვა, დაცვა-შენახვა, დამუშავება (სისტემატიზაცია, აღწერა, სამეცნ.-საცნობარო აპარატის შედგენა) და მათი გამოყენების ორგანიზაცია მეცნ., პრაქტ. და კულტ. მიზნებისათვის. ტერმ. „ა.“ იხმარება აგრეთვე წარმოშობით ან ხასიათით ერთმანეთთან დაკავშირებული დოკუმენტური მასალების კომპლექსის მნიშვნელობით (მაგ., „1832 წლის შეთქმულების ა.“, „დეკაბრისტების ა.“) ან დოკუმენტურ მასალათა კრებულების, სერიებისა და პერიოდულ გამოცემათა აღსანიშნავად (მაგ. „კ. მარქსისა და ფ. ენგელსის ა.“, „წითელი ა.“, „დ. ყიფიანის ა.“ და ა. შ.). ა-ებში ინახება ისტ. პირველწყაროები, დაწესებულება-ორგანიზაციათა, საწარმოთა და ცალკე პირთა მუშაობის პროცესში შექმნილი დოკუმენტური მასალა. ა. ასახავს ამა თუ იმ ეპოქაში არსებულ სოც.-ეკონ. და იდეოლ. ურთიერთობას. კლასობრივ საზ-ბაში ა-ს გაბატონებული კლასი იყენებს თავისი ინტერესებისათვის. სსრკ-ში ა. სახალხო კუთვნილებაა და მშრომელთა ინტერესებს ემსახურება.

ა. ძ ვ ე ლ ს ა მ ყ ა რ ო შ ი. ა-ის წარმოშობა დაკავშირებულია წერილობითი ძეგლების გაჩენასთან და მათ დაცვასთან. არქეოლ. აღმოჩენებით ძვ. აღმ. ქვეყნებში დადასტურებულია ძირითადად სატაძრო და სასახლეთა ა-ების არსებობა. ეს ა-ები შედგებოდა სამეურნეო დოკუმენტების, დიპლ. მიმოწერისა და ლიტ. ნაწარმოებებისაგან („ა. - ბიბლიოთეკები“ — თიხის ფირფიტები ლურსმული დამწერლობით). აღსანიშნავია ბოღაზქოის, თელ-ელ-ამარნის, *მარის, ნუზის, რას-შამრის* ა-ები, სხვა ა-ებიდან — „*კაპადოკიური ფირფიტები*“, *ასურბანიფალის* „ბიბლიოთეკა“ და სხვ. ძვ. საბერძნეთში ა-ები შეიქმნა ძვ. წ. VI ს. ათენსა და სხვა ქალაქებში. სახელმწ. აქტები ტაძრებში ინახებოდა (მეტროონის, ათენის, დელფეს, კ. დელოსის ტაძრები და სხვ.). ძველ რომში ა-ებს (ე. წ. ტაბულარიუმებს) თავდაპირველად ქურუმები განაგებდნენ. ძვ. წ. V ს-ის შუახანებიდან სატურნის ტაძართან შეიქმნა სენატის ა., რ-საც ცენზორები და კვესტორები მართავდნენ. ავგუსტუსის დროს შეიქმნა საიმპერატორო ა. პალატინუსის ბორცვზე. არსებობდა აგრეთვე ცენზორების ა-ები, სატაძრო ა-ები და სხვ.

ა. შ უ ა ს ა უ კ უ ნ ე ე ბ შ ი, ა ხ ა ლ ს ა დ ა უ ა ხ ლ ე ს ხ ა ნ ა შ ი. ადრეულ შუა საუკ-ების ევროპაში იქმნებოდა ა-ები მეფეების კარზე, საეპისკოპოსოებში, მსხვილ მონასტრებსა და ფეოდ. ციხე-სიმაგრეებში. ყველაზე დიდი იყო IV ს-ში დაარსებული პაპის (შემდგომში ვატიკანის) ა-ები. სამონასტრო ა-ებიდან მნიშვნელოვანია მონტეკასინოს (იტალია), სენ-ჟერმენის (საფრანგეთი), ფულდის (გერმანია), სანქტ-გალენის (შვეიცარია) და სხვ. X—XII სს-ში შეიქმნა საქალაქო ა-ებიც. სამეფო ხელისუფლების ცენტრალიზაციამ გაზარდა ა-ის მნიშვნელობა. განსაკუთრებით დიდი ყურადღება ექცეოდა ა-ს საფრანგეთში. თავდაპირველად მეფეები თან დაატარებდნენ თავიანთ ა-ებს. *ფილიპე II ავგუსტუსმა* პარიზში, ლუვრის კოშკში შექმნა პირველი სტაციონარული სამეფო ა. — „ქარტიების საგანძური“ (Trésor des chartes); მეორე სამეფო ა. მოათავსეს ტამპლში. საკუთარი ა-ები გაიჩინეს საფრ. სხვადასხვა სახელმწიფო დაწესებულებებმა. ესპანეთში XVI ს. დამდეგს სიმაგრე სიმანკასში შეიქმნა კასტილიის სამეფო ა. ინგლისში XIV ს. არსებობდა 3 სამეფო ა.: უესტმინსტერის სასახლეში, ლონდ. ტაუერის კოშკში და ე. წ. გრაგნილთა კაპელაში, ხოლო XVI ს. დაარსდა სახელმწ. ქაღალდების ა. XVII—XVIII სს. ევრ. ქვეყნებში შეიმუშავეს დოკუმენტთა დაცვის პრინციპები; დაიწყეს ინვენტარების შედგენა, გამომუშავდა საარქივო დოკუმენტთა გამოცემის წესები, დაიბეჭდა პირველი საარქივთმცოდნეო გამოკვლევები.

საფრ. დიდმა რევოლუციამ ა. ერის საკუთრებად გამოაცხადა, საფუძველი ჩაეყარა საფრ. ეროვნ. ა-ს (Archives Nationales). 1945 შეიქმნა საფრ. არქივთა სამმართველო (Direction des Archives de France), რ-იც 1959-იდან ექვემდებარება კულტ. სამინისტროს. საარქივო რეფორმა სხვადასხვა დროს გატარდა იტალიაში (1861), ავსტრიაში (1868), ნიდერლანდში (1875), ბელგიაში (1879)—ა-ები დაექვემდებარნენ შინაგან საქმეთა სამინისტროებს. დიდ ბრიტანეთში ა-ების ცენტრალიზაცია მხოლოდ ნაწილობრივ გატარდა. 1838 ლონდონში ჩამოყალიბდა სახელმწიფო საჯარო ა. (Public Record Office), მაგრამ იგი არ ექვემდებარება რომელიმე სამინისტროს. არსებობს კერძო არქივებიც. საარქივო რეფორმა გატარდა გერმ. სახელმწიფოებშიც (პრუსია, ბავარია, საქსონია და სხვ.). 1919 კი შეიქმნა საერთო გერმ. სახელმწ. ა. აშშ-ის თითოეულ შტატში დაარსდა ა. საერთო ფედერ. მნიშვნელობის დოკუმენტები დაცულია საუწყებო დაწესებულებებში, ნაწილი—კონგრესის ბ-კის ხელნაწერთა განყ-ბაში. ერთიანი ეროვნული ა. დაარსდა 1934.

ა-ის მნიშვნელობის ზრდამ, დოკუმენტების მეცნიერულმა კვლევამ ხელი შეუწყო არქივთმცოდნეობის განვითარებას. დაიწყო არქივისტთა სპეც. კადრების მომზადება. 1821 საფრანგეთში შეიქმნა სპეც. საარქივო ინ-ტი—ქარტიების სკოლა (École des chartes). ანალოგიური ინ-ტები და სკოლები დაარსდა სხვა ქვეყნებშიც. XX ს. 30-იანი წლებიდან ინერგება დოკუმენტთა რესტავრაციის ახალი მეთოდები, ფართოდ იყენებენ დოკუმენტების ფოტოგრაფირებასა და მიკროფილმირებას. არსდება კინოფილმებისა და მიკროფილმების ა-ები. მიკროფილმების პირველი ა. — „ტექსტების ძიებისა და ისტორიის ინსტიტუტი“ (L'Institut de recherche et d'histoire des textes) დაარსდა პარიზში 1937. იგი ახდენს 7 ენაზე (ფრანგ., ლათ., ბერძნ., არაბ., ებრ., ესპ., პორტუგ.) არსებული ხელნაწერების მიკროფილმირებას. ასეთივე ინ-ტები დაარსდა იტალიასა და გფრ-ში. კაპიტალ. ქვეყნებში საარქივო საქმის განვითარებას აბრკოლებს მრავალრიცხოვანი კერძო ა-ების არსებობა (საწარმოთა, სააქციო საზ-ბების, პოლიტ. ორგანიზაციების, კერძო პირთა და სხვ.). მათი მფლობელები ზოგჯერ არ იძლევიან მასალების გამოყენებისა და გამოქვეყნების უფლებას. მრავალ კაპიტალ. ქვეყანაში ნებადართულია მხოლოდ გარკვეული ხანდაზმულობის მქონე დოკუმენტებით სარგებლობა. საფრანგეთში 1952 ბრძანებით ნებადართულია მხოლოდ 1896-მდელი მასალის გამოყენება. ზოგიერთ ქვეყანაში (დიდი ბრიტანეთი, აშშ, ესპანეთი, შვეიცარია და სხვ.) ადგილ. სახელმწიფო ა-ები (შტატების, კანტონებისა და ა. შ.) არ ექვემდებარება ცენტრ. საარქივო ადმინისტრაციას.

შუა საუკ-ებში აღმ. ზოგიერთ ქვეყანაში (მაგ., VII—XIII სს. არაბ. ქვეყნებში, ირანში, ჩინეთში, დიდ მოგოლთა იმპერიაში) საქმის წარმოებისა და დოკუმენტების დაცვა-შენახვის ჩამოყალიბებული, ბევრად უფრო სრულყოფილი სისტემა არსებობდა, ვიდრე იმდროინდელ დას. ევროპაში. მაგრამ კოლონ. ბატონობის ხანაში ამ ქვეყნების უზარმაზარი საარქივო სიმდიდრე კოლონიზატორებმა დაიტაცეს.

საარქივო საქმის განვითარებამ და სპეციალისტებს შორის კონტაქტების აუცილებლობამ გამოიწვია არქივისტების საერთაშ. ორგანიზაციის შექმნა. 1948 *იუნესკოსთან* ჩამოყალიბდა ა-ების საერთაშ. საბჭო (Conseil International des Archives), რომელიც აერთიანებს 55 სახელმწ. საარქივო დაწესებულებას (1960). ხელმძღვანელი ორგანოა გენ. ასამბლეა, სამუშაო ორგანო — აღმასრ. კომიტეტი. 1951-იდან გამოდის ჟურნ. „არქივუმი“ („Archivum“). 1951 შეიქმნა არქივისტების საერთაშ. კურსები პარიზში. არქივისტების I საერთაშ. კონგრესი შედგა 1950 პარიზში, მეორე — ჰააგაში 1953, მესამე — ფლორენციაში 1956, მეოთხე — სტოკჰოლმში 1960. 1956-იდან ა-ების საერთაშ. ორგანიზაციის მუშაობაში მონაწილეობენ სსრკ არქივისტები.

ა. რ ე ვ ო ლ უ ც ი ა მ დ ე ლ რ უ ს ე თ შ ი. ძველ რუსეთში პირველად კიევის სახელმწიფოში გაჩნდა მთავართა, კერძო პირთა, საეკლ. და სამონასტრო ა-ები. XVI ს-ში სამეფო ხელისუფლების გაძლიერებასთან ერთად მოსკოვში შეიქმნა „სამეფო ა.“XVI—XVII სს. გაჩნდა საპრიკაზო ა-ები; საელჩო პრიკაზის ა-ს გადაეცა სამეფო ა-ის დოკუმენტების ნაწილი. 1724 მოსკოვში დაარსდა „ძველ სახელმწიფო საქმეთა გენერალური ა.“ ამ პირველ ისტ. ა-ს, რ-ის საფუძველს საელჩო პრიკაზის ა. წარმოადგენდა, მოგვიანებით ეწოდა „საგარეო საქმეთა კოლეგიის მოსკოვის ა.“ XIX ს. 30-იან წლებში იგი გადაკეთდა „საგარეო საქმეთა სამინისტროს მოსკოვის მთავარ ა-ად“. 1780

დაარსდა „ძველ სახელმწიფო საქმეთა სანქტ-პეტერბურგის სახელმწიფო ა." და „ძველ სახელმწიფო საქმეთა მოსკოვის სახელმწიფო ა." ა-ებს წარმოადგენდნენ ერმიტაჟის, სამხატვრო აკადემიის, მოსკოვის უნ-ტისა და სხვ. ხელნაწერთა განყ-ბები. საგარეო საქმეთა სამინისტროსთან 1834 დაარსდა „რუსეთის იმპერიის სახელმწიფო ა." XIX ს. 50—60-იან წლებში — „იუსტიციის სამინისტროს მოსკოვის ა." ძველი აქტების ა-ები კიევში, ვილნოსა და ვიტებსკში. 1867 — „მთავარი შტაბის სამხედრო-სამეცნიერო ა." ა-ები არსებობდა სამინისტროებთან და სხვა დაწესებულებებთან. 1904 ჟენევაში, ვ. ი. ლენინის ინიციატივით ბოლშევიკების პარტიის ცენტრ. კომიტეტთან შეიქმნა ა.

ა. რ ე ვ ო ლ უ ც ი ა მ დ ე ლ ს ა ქ ა რ თ ვ ე ლ ო შ ი. ძველ საქართველოში ა-ების, როგორც საქმიანი ქაღალდებისა და საბუთების საცავის არსებობა უდავოა. ძველად საქართველოში ა-ებისა და არქივთსაცავების არსებობის დამადასტურებელია ჩვენამდე მოღწეული საკმაოდ მრავალი წერილობითი ძეგლი, V საუკუნიდან მოყოლებული. პროკოპი კესარიელის ცნობით, ლაზიკის მეფის დესპანები ლაზიკასა და ირანს შორის ძველი დროიდან არსებული მეგობრული დამოკიდებულების დასამტკიცებლად იმოწმებდნენ ამ ორი ქვეყნის მიმოწერის შემცველ საბუთებს, რ-ებიც ინახებოდა როგორც ლაზიკაში, ისე სპარსეთში. მემატიანე სტეფანოზ ორბელიანის ცნობით, თბილისში XIII ს-ში, მონღოლთა ბატონობის ხანაში, არსებობდა სახელმწიფო ა. — დავთარხანა, სადაც მოსახლ. აღწერის დოკუმენტები, შემოსავლის დავთრები და სხვა საბუთები ინახებოდა. უკვე X—XI ს-იდან სამეფო კართან არსებობდა თანამდებობა მწიგნობართუხუცესის ხელქვეითი მოხელისა, განსაკუთრებული მწიგნობრისა, რ-საც ევალებოდა სააღწერო დოკუმენტების, შემოსავლის დავთრებისა და, საერთოდ, ყოველგვარი სახელმწ. აქტების დაცვა-შენახვა; XIV ს. ღირსშესანიშნავ ძეგლში — „ხელმწიფის კარის გარიგებაში" საბუთებისა და სხვა ხელნაწერთა საცავად მოხსენიებულია „გოდორი", რ-იც ჩვეულებრივად ზარდახანაში იყო ხოლმე მოთავსებული და რ-საც ზარდახანის მწიგნობარი და მეგოდრე განაგებდნენ. „საქართველოში რომ ბოლო დრომდე სახელმწიფო დაწესებულება იყო და შიგ ყოველგვარი გარიგების წიგნები, დავთრები და საბუთები ინახებოდა, ამას 1750—60 წლის თუ 1780 წლის ქიზიყის გამოსავლის დავთარიც ადასტურებს" (ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართული სიგელთა-მცოდნეობა ანუ დიპლომატიკა, ტფ., 1926, გვ. 27). ეს ა. 1795 აღამაჰმად-ხანის შემოსევის დროს დაიღუპა.

სახელმწ. ა-ის გარდა, ძვ. საქართველოში არსებობდა საეკლ.-სამონასტრო ა-ები, სადაც დაცული იყო საეკლ. დოკუმენტები, გარიგების დავთრები, საეკლ. მამულთა და ყმათა სიები, წყალობისა და შეწირულების სიგელ-გუჯრები, ხელნაწერი წიგნები და სხვ. კერძო (პირადი, საოჯახო, საგვარეულო) ა. ჰქონდათ მსხვილ ფეოდალებს — მთავრებს, თავადებს, დიდგვაროვან აზნაურებს, რ-ებიც დაინტერესებული იყვნენ დაეცვათ და შეენახათ თავიანთი უფლებრივი თუ წოდებრივი მდგომარეობის დამამტკიცებელი საბუთები. საქართვ. რუსეთთან შეერთების შემდეგ საარქივო საქმის განვითარებაში მნიშვნელოვანი ცვლილებები მოხდა. შეიქმნა მრავალი დაწესებულება-ორგანიზაცია, საკანცელარიო მიმოწერის შედეგად დაგროვდა დიდძალი დოკუმენტური მასალა. ამ მასალების შესანახად დაწესებულებებში მოეწყო სპეც. საცავები, სადაც აგრეთვე თანდათანობით დაგროვდა ძველი, ქართველი მეფეების დროინდელი საბუთებიც, რ-ებიც ახალი (რუს.) ხელისუფლების მოთხოვნით მოქალაქეთა მიერ ქონებრივი თუ წოდებრივი უფლების დასამტკიცებლად იყო წარდგენილი. ცარიზმს, განსაკუთრებით XIX ს. II ნახევრიდან, თავისი კოლონ. ბატონობის განსამტკიცებლად და მართვა-გამგებლობის გასაადვილებლად, აინტერესებდა ახლად შემოერთებული ქვეყანა შეესწავლა დოკუმენტურ წყაროებზე დაყრდნობით. ამ მიზნით 1864 თბილისში დაარსდა ე. წ. კავკასიის არქეოგრაფიული კომისია, რ-საც ხელმძღვანელობა უნდა გაეწია კავკასიის და, მაშასადამე, საქართვ. დაწესებულებათა (საუწყებო) ა-ებისათვის, მოეგვარებინა დოკუმენტების პუბლიკაციის საქმე. კავკ. არქეოგრ. კომისია ცდილობდა განეხორციელებინა ა-ის კონცენტრაცია და ცენტრალიზაცია. მან მთავრობას არაერთხელ (1886, 1894, 1896) წარუდგინა სპეც. მოხსენება და პროექტი კავკ. ტერიტორიაზე არსებული მნიშვნელოვანი ა-ების თბილისში თავმოყრის თაობაზე, 1906 და 1916 მოითხოვა თბილისში „კავკასიის ცენტრალური" ა-ის დაარსება. ამ ცდებს შედეგი არ მოჰყოლია და საქართველოში ა-ების ცენტრალიზაციისა და კონცენტრაციის საქმე, ისევე როგორც რუსეთში, ოქტომბრის სოციალ. რევოლუციამდე მოუგვარებელი დარჩა.

ს ა ბ ჭ ო თ ა ა. ახალი ხანა საარქივო საქმის ისტორიაში იწყება ოქტომბრის დიდი სოციალ. რევ. შემდეგ. 1918 წ. 1 ივნისს საბჭოთა რუსეთში ვ. ი. ლენინის ხელმოწერით გამოიცა სახალხო კომისართა საბჭოს დეკრეტი „საარქივო საქმის რეორგანიზაციისა და ცენტრალიზაციის შესახებ". ამ დეკრეტითა და საბჭოთა მთავრობის სხვა დადგენილებათა საფუძველზე ჩვენს ქვეყანაში არსებული ყველა დოკუმენტური მასალა (მ. შ. რევოლუციამდელი) შევიდა ერთიან სახელმწ. საარქივო ფონდში. ფონდის გამგებლობისათვის, საარქივო საქმის რაციონალურად წარმართვისათვის სსრკ მინისტრთა საბჭოსთან შეიქმნა მთავრობის სპეც. ორგანო — მთავარი საარქივო სამმართველო, რ-იც საარქივო საქმის ხელმძღვანელობას ახორციელებს მთელს კავშირში და უშუალოდ განაგებს საკავშირო მნიშვნელობის ცენტრ. სახელმწიფო ა-ებს.

1921 წ. 1 ივლისს ს ა ქ ა რ თ ვ ე ლ ო შ ი გამოიცა დეკრეტი „საარქივო საქმის რეორგანიზაციის შესახებ". გაუქმდა მანამდე არსებული საუწყებო ა-ები და ისინი გაერთიანდა ერთ უწყებაში — ცენტრარქივში, რ-იც დაექვემდებარა ჯერ განათლების სახალხო კომისარიატს, შემდეგ (1929 წლიდან) საქ. სსრ ცაკ-ს და ბოლოს (1938 წლიდან) შინაგან საქმეთა სახალხო კომისარიატს. 1961-იდან ა-ები და საარქივო საქმე საქ. სსრ მინისტრთა საბჭოსთან არსებულ საარქივო სამმართველოს გამგებლობაშია.

საქართვ. სსრ რესპუბლიკაში საარქივო სამმართველოს სისტემაში გაერთიანებულია მეცნ. საწყისებზე აგებული სახელმწ. ა-ების ფართო ქსელი, რ-ებშიც კონცენტრირებულია ჩვენი ქვეყნის მეცნ. ან პრაქტ. მნიშვნელობის მქონე მთელი დოკუმენტური მასალა, გარდა პარტ. და კომკავშ. დოკუმენტებისა და ძველი ხელნაწერებისა. კომუნისტური პარტიის ისტორიის დოკუმენტები ინახება საქ. კპ ცკ-თან არსებული პარტიის ისტ. ინ-ტის (სკკპ ცკ-თან არსებული მარქსიზმ-ლენინიზმის ინ-ტის საქართველოს ფილიალის) პარტიულ არქივში, ხოლო ძვ. ხელნაწერების დიდი ნაწილი — საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის კ. კეკელიძის სახ. ხელნაწერთა ინ-ტში. სახელმწ. ა-ები ორი კატეგორიისაა: ცენტრალური და ადგილობრივი. ორივე კატეგორიის არქივებისა და, საერთოდ, საარქივო საქმის ხელმძღვანელობას რესპ. მასშტაბით ახორციელებს საქ. სსრ მინისტრთა საბჭოსთან არსებული მთავარი საარქივო სამმართველო. ცენტრ. სახელმწ. ა-ები უშუალოდ საარქივო სამმართველოს ექვემდებარება. ადგილობრივი სახელმწიფო ა-ები კი ორგანიზაციულად მშრომელთა დეპუტატების საბჭოების სათანადო აღმასკომებთან არსებობს და მათს ბიუჯეტზე იმყოფება. რესპუბლიკაში არსებობს ექვსი ცენტრ. სახელმწ. ა.: 1. საქ. სსრ ცენტრ. სახელმწ.-საისტ. ა. თბილისში, 2. ოქტომბრის რევოლ. და სოციალ. მშენებლობის ცენტრ. სახელმწ. ა. თბილისში, 3. საქ. სსრ ლიტ-რისა და ხელოვნ. ცენტრ. სახელმწ. ა. თბილისში, 4. საქ. სსრ კინო-ფოტო-ფონოდოკუმენტების ცენტრ. სახელმწ. ა. თბილისში, 5. აფხ. ასსრ ცენტრ. სახელმწ. ა. სოხუმში და 6. აჭარის ასსრ ცენტრ. სახელმწ. ა. ბათუმში. საქ. სსრ ცენტრ. სახელმწ.-საისტორიო ა-ს (თბილისი) 1 ფილიალი აქვს ქუთაისში; ოქტომბრის რევოლ. და სოციალ. მშენებლობის ცენტრ. სახელმწ. ა-ს (თბილისი) — 17 ფილიალი (თელავში, გორში, სიღნაღში, ბოლნისში, ახალციხეში, გურჯაანში, ხაშურში, ამბროლაურში, ახალქალაქში, დუშეთში, ზესტაფონში, რუსთავში, თბილისში, ზუგდიდში, ცხაკაიაში, ქუთაისსა და მახარაძეში). ადგილ. სახელმწ. ა-ები მოქმედების მასშტაბისა და ხასიათის მიხედვით ორგვარია: საქალაქო და რაიონული. საქალაქო სახელმწ. ა. ხუთია (ფოთის, გაგრის, ჭიათურის, ტყვარჩელისა და ტყიბულის); სარაიონო სახელმწ. ა. ორმოცდათერთმეტია. ცენტრ. სახელმწ. ა-ები, მათი ფილიალები და საქალაქო სახელმწ. ა-ები დოკუმენტური მასალების მუდმივი შემადგენლობიანი ა-ებია, ხოლო სარაიონო სახელმწ. ა-ები დოკუმენტური მასალების ცვალებადი შემადგენლობიანია. ეს უკანასკნელნი, ისევე როგორც მოქმედი დაწესებულება-ორგანიზაციების ა-ები (საუწყებო ა-ები) თავიანთ მასალებს შენახვის ვადის გასვლის შემდეგ გადასცემენ ცენტრ. სახელმწ. ა-ებს ან მათს ფილიალებს — სამუდამოდ შესანახავად.

საქართველოს მთავარი საარქივო სამმართველოს და სახელმწ. ა-ებს აქვთ ორი პერიოდული ორგანო „საისტორიო მოამბე" (1924-იდან) და „სამეცნიერო-საინფორმაციო ბიულეტენი" (1958-იდან). გამოქვეყნებულია აგრეთვე თემატურ-დოკუმენტური კრებულები, მაგ., „1917 წლის რევოლუცია", „1905—1907 წლების რევოლუცია საქართველოში", „ბრძოლა საბჭოთა ხელისუფლების გამარჯვებისათვის საქართველოში", „საქართველოს სსრ ინდუსტრიალიზაციის ისტორია", „საქართველოს სსრ სოფლის მეურნეობის კოლექტივიზაციის ისტორია", „დოკუმენტები საქართველოს ისტორიისათვის", „ნიკოლოზ ბარათაშვილი", „ვლადიმერ სტაროსელსკი" და სხვა.

ყველა სახელმწ. ა-ში, ბ-კების, მუზეუმებისა და სხვა სამეცნ. დაწესებულებების ხელნაწერთა განყ-ბებში მიმდინარეობს დიდი მეცნ.-კვლევ. მუშაობა. ოქტ. რევ. შემდეგ გაიხსნა სპეც. კურსები მოსკოვსა და ლენინგრადში საარქივო საქმის სპეციალისტების მოსამზადებლად. 1931 მოსკოვში გაიხსნა არქივთმცოდნეობის ინ-ტი, რ-საც მოგვიანებით ეწოდა მოსკ. სახელმწ. ისტ.-საარქივო ინ-ტი. უნ-ტებისა და პედ. ინ-ტების ისტ. ფაკ-ტებზე 1959/60 სასწ. წლიდან შემოღებულია არქივთმცოდნეობის სალექციო კურსები. 1966 თებ-იდან გამოდის ჟურნ. „Советские архивы". ადრე გამოდიოდა ჟურნ. „Красный архив" (1922—41), „Архивное дело" (1923—41), „Исторический архив" (1955—62), „Вопросы архивоведения" (1959—65).

ა. ს ო ც ი ა ლ. ქ ვ ე ყ ნ ე ბ შ ი. ძირეული გარდაქმნა განიცადა საარქივო

საქმემ სოციალ. ქვეყნებში, რ-ებმაც გამოიყენეს სსრკ საარქივო მშენებლობის გამოცდილება. განხორციელდა საარქივო დოკუმენტების ნაციონალიზაცია. ბურჟუაზიას, მემამულეებსა და მონასტრებს ჩამოერთვათ დიდძალი საარქივო მასალა და იგი სახელმწ. საკუთრებად გამოცხადდა. 1949—57 საარქივო რეფორმები ჩატარდა ალბანეთში, ბულგარეთში, გდრ-ში, პოლონეთში, რუმინეთში, ჩეხოსლოვაკიაში. ა-ების ცენტრალიზაციის მიზნით შეიქმნა ა-ების ერთიანი მწყობრი სისტემა. სოციალისტურ ქვეყნებში შექმნილია სახელმწ. საარქივო ფონდი, საარქივო სამმართველოები ხელმძღვანელობენ ცენტრ. და ადგილ. სახელმწ. ა-ების მუშაობას. დიდი ყურადღება ეთმობა ისტ.-რევ. დოკუმენტების შეკრება-დაცვას. ნაყოფიერ მუშაობას ეწევიან ისტორიულ-რევოლუციური და კომუნისტური და მუშათა პარტიების ა-ები. გდრ-ში შეიქმნა ნაციონალიზებულ მსხვილ საწარმოთა ა., მზადდება ერთიანი ეკონ. ა-ის შექმნა. უნგრეთში 1953 დაარსდა ეკონ. ა. ფართოდაა გავრცელებული დოკუმენტთა მიკროფილმირება (განსაკ. გდრ-სა და ჩეხოსლოვაკიაში). ყველა სოციალ. ქვეყანაში არსებობს საარქივო ინ-ტი ან საარქივო სპეციალიზაცია უნ-ტებთან.


არქივოლტი.

სსრ კავშირის სახელმწიფო ა-ებია: ოქტომბრის რევოლუციისა და სსრკ-ში სოციალისტური მშენებლობის ცენტრალური სახელმწიფო ა. მოსკოვში. დაარსდა 1920, ვ. ი. ლენინის ინიციატივით. საბჭოთა არმიის ცენტრალური სახელმწიფო ა. მოსკოვში, დაარსდა 1919. სსრკ სამხედრო-საზღვაო ფლოტის ცენტრალური სახელმწიფო ა. ლენინგრადში. სსრკ ცენტრ. სახელმწ. სამხ.-ისტ. ა. მოსკოვში. სსრკ ცენტრალური სახელმწიფო ისტორიული ა. ლენინგრადში. სსრკ ცენტრალური სახელმწიფო ისტორიული ა. მოსკოვში. სსრკ ძველი აქტების ცენტრალური სახელმწიფო ა. მოსკოვში. დაცულია იუსტიციის სამინისტროს ა., საგარეო საქმეთა სამინისტროს მთავარი ა., რუს. იმპერიის სახელმწ. ა. საარქივო ფონდები დაარსდა 1925 „ცენტრალური სახელმწ. ისტორიული ა-ის სიძველეთსაცავის" სახელწოდებით. 1931—41 მას ერქვა „ფეოდალურ-ბატონყმური ეპოქის სახელმწ. ა." ამ არქივში დაცულია დიდძალი მასალა რუს. სახელმწ. ურთიერთობისა უცხოეთის ქვეყნებთან, მათ შორის საქართველოსთან და დოკუმენტები საქართვ. წარსულის შესახებ. სსრკ ლიტერატურისა და ხელოვნების ცენტრალური სახელმწიფო ა., მოსკოვი, დაარსდა 1941. სსრკ კინო-ფოტო-ფონოდოკუმენტთა ცენტრალური სახელმწიფო. ა., მოსკოვი, დაარსდა 1926. ზოგიერთ მსხვილ სახელმწ. და სამეცნ. დაწესებულებას აქვს საკუთარი ა. ან ხელნაწერების განყ-ბა, მაგ., სსრკ საგარეო საქმეთა სამინისტროს ა. (მოსკოვი), სსრკ მეცნ. აკად. ცენტრ. ა. (ლენინგრადი). დიდძალი წერილობითი წყაროებია თავმოყრილი მოსკ. ვ. ი. ლენინის სახ. სახელმწ. საჯარო ბ-კასა და ლენინგრ. სალტიკოვ-შჩედრინის სახ. სახელმწ. საჯარო ბ-კაში.


არქიმედე.

საზღვარგარეთის მეტწილ ქვეყნებში ა-ები ცენტრალიზებულია და მათ სახელმწიფო განაგებს.

*ლიტ.*: ჟავახიშვილი ივ., ისტორიის მიზანი, წყაროები და მეთოდები წინათ და ეხლა, წგნ. 3, ნაკვ. 1 — ქართული დამწერლობათა-მცოდნეობა ანუ პალეოგრაფია, ტფ., 1926 (მე-2 გამოც. 1949); მისივე, იგივე, წგნ. 3, ნაკვ. 2 — ქართული სიგელთა-მცოდნეობა ანუ დიპლომატიკა, ტფ., 1926; მისივე, ქართული სამართლის ისტორია, წგნ. 1—2, ტფ., 1928—29; ჩხეტია შ., არქივები და საარქივო საქმე..., [წგნ.] 1, ტფ., 1928 (ხელნაწ. უფლებით); მისივე, არქივთმეცნიერების შესავალი, «საქართველოს არქივი», 1927, [ტ.] 2; მისივე, თანამედროვე არქივთმეცნიერების ძირითადი პრობლემები და მეთოდები, «საარქივო საქმე», 1932, [ტ.] 4—5; მისივე, Архивоведение, его предмет, задачи и цели, «სამეცნიერო-საინფორმაციო ბიულეტენი», 1958, № 2; მისივე, Документация и документооборот, იქვე, 1959, № 4; Архивное дело в зарубежных странах. Очерки, в. 1, М., 1963; Государственные архивы СССР (Краткий справочник), М., 1956; Бржостовская Н. В., Архивное дело в странах Европы и Америки в период капитализма, М., 1957 (Архивы и архивное дело в иностранных государствах, под ред. В. В. Максакова, в. 2); Маяковский И. Л., Архивы и архивное дело в рабовладельческих государствах древности и в эпоху феодализма, М., 1959 (იგივე კრებ., ნაკვ. 1); Самоквасов Д. Я., Архивное дело в России, кн. 1—2, М., 1902; Чернов А. В., История и организация архивного дела в СССР, М., 1940; Guide internationale des Archives, [v.] 1 — Europe, P. — Roma, 1935 (Bibliothèque des «Annales Institutorum», v. 4); Guide to the diplomatic archives of Western Europe, Phil., 1959; Pistolese S., Les archives européennes du onzième siècle à nos jours, Roma, [1934]; The world of learning. 1971—1972, v. 1 — 2, L., [1972].
*შ. ჩხეტია.*

**არქივოლტი** (იტ. Archivolto<ლათ. arcus — თაღი, volutus — ხვეული, მომჩარჩოებელი რკალი), არქიტ. დეტალი, თავსართი, ორნამენტით შემკული მთლიანი ან დანაწევრებული არშია, რ-იც თაღის რკალს კედლის სიბრტყისაგან გამოყოფს. გავრცელებულია როგორც ძველ, ისე თანამედროვე არქიტექტურაში.

**არქიკარპიუმი** (*არქი*... და ბერძნ. karpós — ნაყოფი) მრავალი *ჩანთიანი სოკოს* მდედრობითი სასქესო ორგანო. ა-ში არჩევენ ქვედა, გაფართოებულ ნაწილს — ასკოგონსა და ზედა, ვიწრო — ტრიქოგინას. მამრ. სასქესო ორგანოში (*ანთერიდიუმში*) განვითარებული სასქესო უჯრედები ტრიქოგინის გავლით ხვდება ასკოგონში. აქედან ვითარდება ე. წ. ასკოგენური ჰიფები, რ-თაგანაც სპორების შემცველი ჩანთები (ასკები) წარმოიქმნება.

**არქილოქე** (Archilochos), ძვ. წ. VII ს. ბერძენი პოეტი. არისტოკრატისა და მხევლის უკანონო ვაჟი. მკვიდრი კ. პაროსისა, სადაც გაატარა სიცოცხლის მეტი ნაწილი. იბრძოდა როგორც დაქირავებული ჯარისკაცი. დაიღუპა პაროსელთა და ნაქსოსელთა შეტაკებაში. მისი შემოქმედება, რ-მაც ფრაგმენტების სახით მოაღწია, გვაცვიფრებს ჟანრობრივი და რიტმული მრავალფეროვნებით. წერდა ელეგიებს, ჰიმნებს, იგავებს, ეპოდებს. ა. ითვლება იამბიკური პოეზიის მამამთავრად. მის სახელთანაა დაკავშირებული ლირ. სტროფის რამდენიმე სახე, დაქტილურ-ტროქეული ლექსის თავისებური ფორმა და მუს.-საშემსრულებლო ხელოვნების მთელი რიგი სიახლენი. ა. პირველი პოეტია, რ-მაც საკუთარი ვნებანი, პირადი სიხარული თუ ტკივილები პოეზიის საგნად აქცია. მხიარული და გონებამახვილი, მიამიტი და სარკასტი, მეომარი და მიჯნური, ფატალისტი და ჰედონისტი — ასეთია მისივე ლექსების მიხედვით ა-ს ლიტ. პორტრეტი. პლატონი „ბრძენთა ბრძენს" უწოდებს მას. ა-ს შემოქმედებამ დიდი გავლენა მოახდინა ბერძნ. ტრაგედიისა და კომედიოგრაფიის განვითარებაზე, ა-ს ნაწარმოებებს ასწავლიდნენ სკოლებში, მის ლირ. ლექსებს ისევე ასრულებდნენ *რაფსოდები*, როგორც ჰომეროსისა და ჰესიოდეს ეპიკურ ქმნილებებს. მისგან სწავლობდნენ ჰორაციუსი და კატულუსი. ძვ. ბერძნები ჰომეროსის გვერდით იხსენიებდნენ ა-ს სახელს და მის სადიდებლად საკურთხეველიც კი ააგეს. ამ საკურთხევლის ნანგრევებზე შემორჩენილმა წარწერებმა ა-ს ბიოგრაფია და ლექსთა ნაწყვეტები შემოგვინახა.

*თხზ.*: [წიგნებში] Anthologia lyrica graeca, ed. E. Diehl, 3 ed., Lipsiae, 1952; ელადის მუზა, თბ., 1963; Вересаев В., Полн. собр. соч., т. 10, М., 1929.

*ლიტ.*: ყაუხჩიშვილი ს., ბერძნული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1950; წერეთელი გრ., ბერძნული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, ტფ., 1927.
*ბ. ბრეგვაძე.*

**არქიმანდრიტი** (ბერძნ. archimandrites — „ფარეხის გამგე", გადატ. „ქრისტეს სამწყსოს" გამგებელი), ა-ის თანამდებობა შემოიღეს ბიზანტიაში V ს. თავდაპირველად ეწოდებოდა ეპისკოპოსის მიერ მისი ეპარქიის *იღუმენთაგან* არჩეულ მოხელეს, რ-საც ევალებოდა ეპარქიის მონასტრების ზედამხედველობა. მოგვიანებით, განსაკუთრებით მას შემდეგ, რაც მონასტრებზე ზედამხედველობა სპეც. მოხელეს — დიდ საკელარს—დაეკისრა, ა-ობა საპატიო ტიტულად იქცა და მას ანიჭებდნენ ეპარქიის დიდმნიშვნელოვანი მონასტრების იღუმენებს. რუსეთში ა-ობა შემოვიდა XII—XIII სს.

საქართველოში ა-ობა გავრცელებული სამონასტრო თანამდებობა იყო. ა-ს ევალებოდა საეპისკოპოსოში შემავალი მონასტრების ზედამხედველობა-გამგებლობა. ასე, მაგ., ხანძთის მონასტრის წინამძღვარი *გრიგოლ ხანძთელი* (759—861) იყო ანჩის საეპისკოპოსოში შემავალი „კლარჯეთის უდაბნოების" (მონასტრების) ა. დაახლ. XV ს-იდან ა-ობა ჩვენში საპატიო ტიტულად იქცა. ეს ტიტული მიკუთვნებული ჰქონდა ზოგ ეპისკოპოსს, რ-ის ეპარქიაში რამდენიმე მონასტერი შედიოდა და ა. მათ ზედამხედველ-გამგედ ითვლებოდა; ზოგ ეპისკოპოსს კი ა-ობა მიღებული ჰქონდა მხოლოდ ერთი მონასტრის გამგებლობის გამო. XVIII ს-ში ა-ის ტიტული ჰქონდათ ნეკრესისა და ნინოწმინდის ეპისკოპოსებს, რ-ებიც თითო მონასტერს განაგებდნენ. *ბ. ლომინაძე.*

**არქიმედე** (Archimēdēs) (დაახლ. ძვ. წ. 287—212), ძვ. ბერძენი მეცნიერი, მათემატიკოსი და მექანიკოსი, დაიბადა და ცხოვრების მეტი ნაწილი გაატარა სირაკუსაში (სიცილია), სადაც რომაელთა მიერ ქალაქის აღების დროს დაიღუპა.

ვარაუდობენ, რომ ა-ს მამა ფიდია ასტრონომი იყო. ის ხელმძღვანელობდა შვილის პირველ სამეცნ. ნაბიჯებს, შემდეგ კი ა-მ სწავლა-განათლება განაგრძო იმ დროის უდიდეს კულტ. ცენტრში — ალექსანდრიაში. აქ იგი დაუახლოვდა ევკლიდეს მოწაფეებს ერატოსთენეს და კონონს. ა-ს შრომების ნაწილმა ჩვენამდე ამ მეცნიერებთან მიმოწერის სახით მოაღწია. ა-ს ცხოვრების ადრინდ. პერიოდს განეკუთვნება მისი ასტრონ. შრომები, ცის სფეროს მოდელი — გლობუსი, მზის დიამეტრის გამზომი ხელსაწყო და აგრეთვე პირველი თხზულებანი მექანიკაში, რ-თაც ჩვენამდე არ მოუღწევია. შემორჩენილია ფიზიკისათვის მეტად მნიშვნელოვანი შრომა: „სიბრტყეთა წონასწორობის შესახებ", რ-იც აგებულია ევკლიდეს „საწყისების" მსგავსად. პოსტულატების ჩამოყალიბებას მოსდევს ბერკეტის კანონის მათ. გამოყვანა და სწავლება სიმძიმის ცენტრის შესახებ. ა-ს პირველი მათ. თხზ. იყო „პარაბოლის კვადრატურის შესახებ", სადაც გამოყენებულია ფართობის გამოთვლის „მექანიკური" მეთოდი. უფრო გვიანდ. შრომაში „სფეროსა და ცილინდრის შესახებ" გადმოცემულია სფეროს, სფერული სეგმენტის, ცილინდრის ზედაპირისა და მოცულობის გამოსათვლელი ფორმულები. აქვეა მოცემული კუბური განტ. გეომ. ამოხსნა. საკუთარი მეთოდის სა-

შუალებით, რ-იც ორი ათასი წლის შემდეგ ინტეგრ. აღრიცხვაში განვითარდა, ა-მ განსაზღვრა სხვადასხვა სხეულის ზედაპირის ფართობი და მოცულობა. სტატ. და ჰიდროსტატ. შრომებში ბუნებისმეტყველებისა და ტექ. ამოცანების გადასაწყვეტად მან პირველმა გამოიყენა ფიზ. და მათ. მეთოდები. შემოქმედების გვიანდ. პერიოდში ა. დაინტერესდა ზუსტი გამოთვლებით, რაც უცხოა ანტ. მათემატიკისათვის. ა-ს ბოლო გამოკვლევებიდან განსაკუთრებით აღსანიშნავია შრომა „მოტივტივე სხეულების შესახებ", რ-შიც გადმოცემულია ცნობილი *არქიმედეს კანონი*.

ა-ს მრავალრიცხოვანმა აღმოჩენებმა განაპირობა მრავალი ლეგენდის შეთხზვა. ლეგენდ. წარმოშობა აქვს ამაყ ფრაზასაც: „მომეცით საყრდენი წერტილი და მე დავძრავ დედამიწას!" და შეძახილსაც „ევრიკა!". ა. იზიარებდა დემოკრიტეს და არისტარქეს მატერიალისტურ შეხედულებებს. გენიალურ თეორ. აღმოჩენებთან ერთად ა-ს ეკუთვნის მნიშვნელოვანი საინჟინრო გამოგონებებიც (*არქიმედეს ხრახნი* და სხვ.).

*თხზ.*: Сочинения, М., 1962.

*ლიტ.*: პარკაძე ვ., გამოჩენილი ფიზიკოსები, თბ., 1967; Лурье С. Я., Архимед, М.—Л., 1945.

**არქიმედეს აქსიომა,** აქსიომა, რ-იც მდგომარეობს შემდეგში: თუ ორი მოცემული მონაკვეთიდან მცირეს საკმაო რაოდენობით გავიმეორებთ, ყოველთვის შეგვიძლია მივიღოთ ისეთი მონაკვეთი, რ-იც აღემატება დიდს. საზოგადოდ, თუ $a$ და $b$ ორი სიდიდეა, ამასთან $a<b$, ყოველთვის მოიძებნება ისეთი მთელი $m$ რიცხვი, რომ $ma>b$. ეს აქსიომა *არქიმედემ* მკაფიოდ ჩამოაყალიბა შრომაში „სფეროსა და ცილინდრის შესახებ". უფრო ადრე ა. ა. გამოიყენა *ევდოქსე კნიდოსელმა,* რის გამოც ა. ა-ს ზოგჯერ ევდოქსეს აქსიომასაც უწოდებენ. ა. ა-ს ეყრდნობა მიმდევრობითი გაყოფის პროცესი (იხ. *ევკლიდეს ალგორითმი*) და, მაშასადამე, ყოველგვარი გაზომვა.

*ლიტ.*: Гильберт Д., Основания геометрии, пер. с нем., М.—Л., 1948; Каган В. Ф., Основания геометрии, т. 2, Од., 1907.

**არქიმედეს კანონი,** სითხეებისა და აირების სტატიკის კანონი, რ-ის თანახმად სითხეში (ან აირში) ჩაშვებულ ყოველ სხეულზე მოქმედებს „ამწევი ძალა" (ამომგდები ძალა), რ-იც მიმართულია ზემოთ, უდრის სხეულის მიერ გამოდევნილი სითხის (ან აირის) წონას და გამოდევნილი მოცულობის სიმძიმის ცენტრშია მოდებული. ზოგჯერ ამ ამწევ ძალას, სითხეში სხეულის მოძრაობისას წარმოშობილი ამწევი ძალისაგან განსხვავებით, არქიმედეს ძალას ან ჰიდროსტატ. ამწევ ძალას უწოდებენ. მისი სიდიდე განისაზღვრება სხეულის ზედა და ქვედა ზედაპირების ელემენტების ჩაძირვის სიღრმეთა სხვაობით, რადგან ქვედა ზედაპირზე წნევა მეტია, ვიდრე ზედაზე.

ა. კ. *ჰიდროსტატიკისა* და *აეროსტატიკის* ძირითადი კანონია. იგი სითხეებსა და აირებში სხეულთა ტივტივის საფუძველია.

**არქიმედეს ხვია**, იხ. სტ. *წირი*.

**არქიმედეს ხრახნი,** არქიმედეს გამოგონებული წყალსაქაჩი მანქანა (დაახლ. ძვ. წ. 235). 4—6,5 *მ* სიგრძის ორმხრივ ღია ცილინდრული მილი. მილის ღერძზე დამაგრებულია ხრახნულზედაპირიანი ლილვი, რ-იც ხრახნის ღარს ქმნის (იხ. ნახ.). ა. ხ-ის ერთ ბოლოს ამოსაქაჩავ სითხეში ჩაუშვებენ, მეორეს კი იქით მიმართავენ, საითაც სითხის გადაქცევა უნდათ (ა. ხ-ის ღერძს ჰორიზონტისადმი გარკვეული, დაახლ. 40°-იანი კუთხით აყენებენ). ხრახნის ბრუნვისას სითხე გარუწყვეტელ ნაკადად იღვრება მილის ზედა ნაწილიდან. ა. ხ-ის მუშაობა დამყარებულია დახრილი სიბრტყის პრინციპზე. დგუშიან ტუმბოსთან შედარებით, ა. ხ-ს ის უპირატესობა აქვს, რომ მას ლამიანი წყლის ამოქაჩვაც შეუძლია, დგუშიანი ტუმბო კი მხოლოდ სუფთა წყალს ქაჩავს. ცენტრიდანულ ტუმბოსთან შედარებით, ა. ხ. ძალზე მოძველებული მანქანაა, თუმცა მას აქა-იქ მაინც იყენებენ, მაგ., ხორცსაკეპ მანქანაში და სხვ.



არქიმედეს ხრახნი (წყალსაქაჩი მანქანა).

**არქიმიცეტები** (Archimycetes), უმდაბლესი, მიკროსკოპულად მცირე ზომის სოკოების კლასი. ა-ს მიცელიუმი ან არ გააჩნია და სხეული შიშველი პროტოპლაზმის კოშტისაგან შედგება, ან იგი განვითარებულია სუსტად. მრავლდება როგორც უსქესოდ (*ზოოსპორებით*), ისე სქესობრივად (მთელი ინდივიდების, ანდა იზო- ან ჰეტეროგამეტების შერწყმით). ა-ის უმრავლესობა წყალმცენარეებისა და ყვავილოვანი მცენარეების უჯრედშიგა პარაზიტებია. ზოგი მიკოლოგი ა-ის წინაპრად მწვანე წყალმცენარეებს მიიჩნევს, ზოგი ფიკომიცეტებს, ზოგი კი უფერულ შოლტოსნებს.

**არქიპელაგი** (იტალ. Arcipelago — ასე უწოდეს ვენეციელებმა XIII ს-ში ეგეოსის ზღვას), 1. ერთმანეთთან ახლომდებარე, ერთნაირი წარმოშობისა და მსგავსი გეოლ. აგებულების კუნძულთა ჯგუფი, რ-იც განიხილება როგორც ერთიანი მთელი და აქვს საერთო სახელი. განასხვავებენ კონტინენტურ (ახალი მიწა), მარჯნისა (მარშალის კ-ები) და ვულკ. (ჰავაის კ-ები) წარმოშობის ა-ებს; 2. საბერძნეთის არქიპელაგი, ეგეოსის ზღვის კუნძულების მოძვ. საერთო სახელწოდება.

**არქიპელაგის ექსპედიციები,** რუსეთის ფლოტის ლაშქრობები და დიდი სტრატეგიული ოპერაციები საბერძნეთის არქიპელაგის რაიონში, XVIII ს. II ნახ. და XIX ს. დასაწყისში. არქიპელაგის პირველი ექსპედიცია განხორციელდა რუს.-ოსმ. 1768—74 ომის დროს. რუსეთს შავ ზღვაზე ფლოტი არ ჰქონდა. ბალტიის ზღვის ფლოტს დაევალა ხმელთაშუა ზღვაში ესკადრის გაგზავნა. ოპერაციის მიზანი იყო, რომ ოსმალეთს თავისი ძალების ნაწილი დუნაისპირა საომარი მოქმედების ასპარეზიდან გაეყვანა, აგრეთვე გამოეყენებინათ სლავი ხალხებისა და ბერძენთა აჯანყება და ოსმალეთისათვის ზურგიდან დაერტყათ, განეხორციელებინათ დარდანელის ბლოკირება, გაეწყვიტათ ოსმ. კომუნიკაციები ჩრდ. აფრიკასა და ახლო აღმოსავლეთთან. საერთო სარდლობა ა. ორლოვს დაეკისრა. ექსპედიციის შემადგენლობაში შევიდა ბალტიის ფლოტის 5 ესკადრა (20 სახაზო ხომალდი, 6 ფრეგატი, 1 ბომბდამშენი ხომალდი, 27 დამხმარე გემი 17-ათასიანი ეკიპაჟით და დესანტით). ექსპედიციის გადასვლა ბალტიის ზღვიდან ხმელთაშუა ზღვაში ინგლ. ხელშეწყობით ხორციელდებოდა. პირველი ესკადრა ადმ. გ. სპირიდონოვის მეთაურობით კრონშტადტიდან გავიდა 1769 წ. 18 ივლ., მიაღწია ნ.-კ. მორეას სანაპიროს და 1770 წ. 19 თებ. აჯანყებულ ბერძნებთან ერთად დაიკავა მიზიტრა (მისტრასი) და არკადია, ხოლო 10 აპრილს—ციხესიმაგრე ნავარინი, რ-იც რუსეთის ფლოტის სამანევრო ბაზად გადააქციეს. სადესანტო ჯარების სიმცირის გამო ნ.-კ. მორეაზე შეტევითი ოპერაციები წარუმატებლად მიმდინარეობდა. ამასთან, ოსმალეთმა მოახერხა აჯანყებების ჩახშობა. ამის გამო ექსპედიციის მთავარი ძალები ეგეოსის ზღვაზე გადაისროლეს. 1770 წ. 22 მაისს გამოჩნდა კონტრ.-ადმ. ჯ. ელფინსტონის მე-2 ესკადრა, რ-იც შეუერთდა 1 ესკადრას (სულ 9 სახაზო ხომალდი, 3 ფრეგატი, 1 ბომბდამშენი ხომალდი და სხვ.). 24 ივნისს ექსპედიციამ მოიპოვა გამარჯვება ქიოსის სრუტეში, ხოლო 26 ივნისს ღამით თითქმის მთლიანად გაანადგურა ოსმალ. ფლოტი *ჩესმენის ბრძოლაში* და გაბატონდა არქიპელაგში. 1770 დეკ. — 1774 სექტ. არქიპელაგში მივიდნენ კონტრ-ადმ. ი. არფის, კონტრ-ადმ. ვ. ჩიჩაგოვის (1772 აგვისტოდან I რანგის კაპიტნის მ. კონიაევის) და კონტრ-ადმ. ს. გრეიგის ესკადრები. საზავო ხელშეკრულების დადებამდე რუსეთის ფლოტი ახორციელებდა დარდანელის ბლოკადას, დესანტის გადასხმას ეგეოსის ზღვაში ოსმ. კუნძულებზე და ანადგურებდა ტრანსპორტს ოსმ. საზღვაო გზებზე.

არქიპელაგის მეორე ექსპედიცია განხორციელდა 1805—07 საფრანგეთის წინააღმდეგ მესამე (ინგლისი, რუსეთი, ავსტრია, შვეცია) და მეოთხე (ინგლისი, რუსეთი, პრუსია და შვეცია) კოალიციის ომის დროს. ექსპედიციის მიზანი იყო იონიის კ-ების თავდაცვის გაძლიერება. თ. უშაკოვის ხმელთაშუა ზღვის ლაშქრობის 1798—1800 დროს კ. კორფუზე შეიქმნა რუსეთის ფლოტის მთავარი ბაზა. 1806 იანვ. ამ რაიონში თავი მოუყარეს შავი ზღვის ფლოტის 6 რაზმს და ბალტიის ფლოტის ესკადრას (სულ 10 სახაზო ხომალდი, 5 ფრეგატი, 6 კორვეტი, 6 ბრიგი, 12 საკანონერო ნავი და სხვ. 13-ათასიანი დესანტი) ვიცე-ადმ. დ. *სენიავინის* სარდლობით. 1806 რუს. ფლოტი ძირითადად მოქმედებდა იონიის ზღვისა და დალმაციის სანაპიროებთან; ახორციელებდა საფრ. ჯარების მიერ დაცული სანაპიროების ბლოკირებას. იმის გამო, რომ 1806 დეკ. ოსმალეთმა ომი გამოუცხადა რუსეთს, სენიავინის ესკადრა (8 სახაზო ხომალდი, 1 ფრეგატი, 1 კარჭაპი, 2 ათ. დესანტი) 1807 თებ. მიადგა დარდანელს. გათვალისწინებული იყო ინგლ. და რუს. ფლოტის ერთობლივი მოქმედება. ადმ. ჯ. დაკუორტის ესკადრა, მარმარილოს ზღვაში შეჭრისა და ოსმ. მთავრობასთან უშედეგო მოლაპარაკების შემდეგ საკმაოდ დაზარალებული გამოვიდა სრუტიდან და გაემართა კ. მალტისაკენ. სენიავინმა გადაწყვიტა ებრძოლა საკუთარი ძალებით. 1807 წ. 10 მარტს რუს. დესანტმა დაიკავა კ. ტენედოსი, მოაწყო იქ სამხედრო ბაზა და დაიწყო დარდანელის ბლოკადა. ოსმალეთის ფლოტმა ვერ შეძლო ბლოკადის გარღვევა. დარდანელის ბლოკადის დროს მოხდა ორი დიდი ბრძოლა: 1807 წ. 10 მაისს დარდანელის ყურეში და 19 ივნისს კ. ლემნოსისა და ათონის კონცხის რაიონში (იხ. *ათონის ბრძოლა 1807*). რუსებმა გაანადგურეს ოსმალეთის ფლოტი და არქიპელაგში გაბატონდნენ. ტილზიტის საზავო ხელშეკრულების დადების შემდეგ 1807 აგვ. სენიავინის ესკადრამ შეწყვიტა დარდანელის ბლოკადა, დატოვა არქიპელაგი და ბალტიის ზღვისაკენ გაემართა (რუკა იხ. 604 გვ.).

**არქიპოეტა,** XII ან XIII ს. გერმ. ლირიკოსის ფსევდონიმი ან ზედმეტი სახელი. ნამდვილი სახელი და გვარი უცნობია. წერდა ლათინურად, იყო ე. წ. ვაგანტური (იხ. *ვაგანტები*) პოეზიის წარმომადგენელი. მისი ლექსები პირველად იაკობ გრიმმა გამოაქვეყნა (1843). ა. უმღერის ამქვეყნიურ ცხოვრებას, ადამიანის პიროვნულ ღირსებასა და დამოუკიდებლობას, ქალს, ღვინოს, კამათლის თამაშს. ამდენად იგი უპირისპირდება შუასაუკუნეობრივ ასკეტიზმს, კლერიკალიზმს. მისი ლირიკა პრერენესანსულ სულისკვეთებას გამოხატავს. ა-ს ცნობილი ლექსი „ვაგანტის აღსარება" ვაგანტური ლირიკის თემატიკისა

**არქიტექტორთა კავშირი სსრკ-ისა**

ყრილობები

| | |
|---|---|
| I— | 1937 |
| II— | 1955 |
| II— | 1961 |
| IV— | 1965 |
| V— | 1970 |

საქართველოს არქიტექტორთა კავშირის ყრილობები

| | |
|---|---|
| დამფუძნებელი | 1934 |
| I— | 1936 |
| II— | 1938 |
| III— | 1947 |
| IV— | 1955 |
| V— | 1959 |
| VI— | 1962 |
| VII— | 1964 |
| VIII— | 1967 |
| IX— | 1970 |
| X— | 1974 |

და პრობლემატიკის თავისებური შეჯამებაა. *ნ. კაკაბაძე.*

**არქიტა ტარენტელი** (Architas ho Tarantinos), ძვ. წ. IV ს. ბერძენი ფილოსოფოსი, მათემატიკოსი და მუსიკის თეორეტიკოსი, *პითაგორას* მიმდევარი, *პლატონის* მოწაფე, მშობლიურ ქ. ტარენტის *არქონტი*. იცავდა სივრცისა და მატერიის უსასრულობის თეზისს. მის მრავალრიცხოვან ნაშრომთაგან ჩვენამდე მხოლოდ რამდენიმე ფრაგმენტია მოღწეული.

**არქიტექტონიკა** (ბერძნ. architektonikē —სამშენებლო ხელოვნება), ნაგებობის კონსტრუქციული სისტემის, აგრეთვე მრგვალი ქანდაკებისა და დეკორაციული ხელოვნ. მოცულობითი ნაწარმოების ნიშანდობლივი წყობა, რ-იც გამოიხატება მისი ცალკეული ნაწილების ურთიერთკავშირით, ფორმათა რიტმული განლაგებით, პროპორციებით, ნაგებობის ელემენტთა მასშტაბურობითა და ა. შ. ფართო გაგებით ა. გულისხმობს მხატვრული ნაწარმოების (სურათის, სიმფონიის, კინოფილმის, რომანისა და სხვ.) ცალკეული ნაწილების, მთავარი და მეორეხარისხოვანი ელემენტების თანაზომიერ განლაგებას. ამ მნიშვნელობით ა-ს კომპოზიციის ცნებასთან აიგივებენ.

**არქიტექტორთა კავშირი სსრკ-ისა,** საბჭ. არქიტექტორების ნებაყოფლობითი საზ.-შემოქმედებითი ორგანიზაცია. შეიქმნა სკკპ ცკ-ის 1932 წ. 23 აპრ. დადგენილებით „ლიტერატურულ-მხატვრული ორგანიზაციების გარდაქმნის შესახებ". არქიტექტორთა I საკავშ. ყრილობის მიერ (1937 ივნ.) მიღებული წესდება შეივსო არქიტ. II ყრილობაზე (1955 ნოემბ.). V ყრილობამ (1970 ოქტ.) დაამტკიცა ახალი წესდება. ა. კ. სსრკ-ისა ხელმძღვანელი ორგანოა საკავშ. ყრილობა, რ-იც ირჩევს კავშირის გამგეობასა და სარევიზიო კომისიას. გამგეობის სამუშაო ორგანოებია პრეზიდიუმი და სამდივნო. ა. კ. სსრკ-ისა აერთიანებს მოკავშირე რესპუბლიკების არქიტექტორთა კავშირებს, აქვს განყ-ბები ავტონ. ოლქებში, მხარეებსა და ქალაქებში.

საქართველოში 1930 მარტში შეიქმნა პროლეტ. არქიტექტორების ასოციაცია (საპარა), რ-იც 1932 დაიშალა. 1934 წ. 15 თებერვალს გაიხსნა საქართვ. არქიტექტორთა დამფუძნებელი ყრილობა, რ-ზეც ჩამოყალიბდა საქართვ. საბჭოთა არქიტექტორთა კავშირი.

**არქიტექტორთა საერთაშორისო კავშირი** (UIA), საერთაშორისო არამთავრობითი ორგანიზაცია. შეიქმნა 1948 ლოზანაში (შვეიცარია) არქიტექტორთა მუდმივი საერთაშ. კონგრესისა (დაარსდა 1867) და არქიტექტორთა საერთაშ. თათბირის (დაარსდა 1932) ბაზაზე. ორგანიზაციის წევრია სსრკ.

**არქიტექტურა** (ლათ. architectura < ბერძნ. architektōn), ხ უ რ ო თ მ ო ძ ღ ვ რ ე ბ ა, ნაგებობათა და შენობათა აგების ხელოვნება. ა. ხელოვნებაც არის და სამშენებლო საქმეც (სამშენებლო ინდუსტრია). მასში შერწყმულია ორი მხარე: პრაქტიკული (ფუნქციური და ტექნიკური) — ადამიანის ცხოვრებისა და საქმიანობისათვის მოხერხებული, ეკონ., მკვიდრი ნაგებობის შექმნა, და იდეურესთეტ. — ნაგებობისათვის მისი იდეისა და შინაარსის გამომხატველი ფორმის მიცემა. ა. წარმოიშვა საზოგადოების განვითარების უადრეს საფეხურზე წმინდა პრაქტ. სასიცოცხლო საჭიროებათა კარნახით. პირველყოფილი ადამიანისათვის ბინა მხოლოდ თავშესაფარი, ბუნების ძალთაგან თავდაცვის საშუალება იყო. მაგრამ ბარბაროსობის უმაღლეს საფეხურზე ჩნდება „არქიტექტურის, როგორც ხელოვნების, ჩანასახი" (ენგელსი). ა-ის განვითარება დამოკიდებულია საწარმოო ძალთა განვითარების დონეზე, მეცნ. და ტექ. პროგრესზე. ა. გარკვეულ ამოცანებს უსახავს და თვითონაც ხელს უწყობს მეცნ. და ტექ. წინსვლას (სამშენებლო მექანიკის, სანიტ. ტექნიკის, აკუსტიკის, თბოტექნიკის, საშენ მასალათა წარმოების და ახალ კონსტრუქციათა განვითარება XIX ს-ში), იგი სივრცის ორგანიზაციის აქტ. საშუალებაა და გავლენას ახდენს ადამიანის ყოფა-ცხოვრების ორგანიზაციაზე.

საუკუნეთა მანძილზე მსოფლიოში შეიქმნა უამრავი სხვადასხვაგვარი ნაგებობა, რ-ებიც ერთმანეთისაგან განსხვავდება დანიშნულებით, აგების ტექნიკით, იდეურესთეტ. თავისებურებით. შენობის დანიშნულება განაპირობებს მის გეგმას, მოცულობას, სივრცეს, მასშტაბს. ამ თვალსაზ-




არქიპელაგის პირველი ექსპედიცია, 1770-1774 წწ.

რუსეთის სადესანტო რაზმებისა და აჯანყებული ბერძნების ერთობლივი მოქმედება მორეაში, 1770 წ.

თურქეთის ჯარის მოქმედება, 1770 წ.

ფლოტების მოქმედება: რუსეთისა; თურქეთისა

არქიპელაგის მეორე ექსპედიცია, 1806-1807 წწ.

ფლოტების მოქმედება: რუსეთისა; თურქეთისა

19.VI.1807 ადგილი და თარიღი უმნიშვნელოვანესი ბრძოლებისა

რისით შეიძლება გავარჩიოთ საკულტო, საცხოვრ. სახლის, საზ. შენობათა, სათავდაცვო ანუ სამხ., სამრეწვ., მემორიალური, დეკორ., ბაღ-პარკების ა. და სხვ. **საკულტო ა.** ჩაისახა ადამიანის განვითარების ადრინდ. საფეხურებზე. პირველად ეს იყო ცალკეული ან გარკვეული წყობით დამწკრივებული ლოდები (იხ. *მენჰირი, სტოუნჰენჯი*). მოგვიანებით ჩნდება სარწმუნოების მიხედვით განსხვავებული სამლოცველო ნაგებობები — წარმართული ტაძრები, ეკლესიები, მეჩეთები და სხვ. ანტ. ბერძნ. ტაძარი ღმერთის (მისი გამოსახულების, სიმბოლოს) სამყოფელი იყო, შიგ მხოლოდ ქურუმები შედიოდნენ, მლოცველნი კი გარეთ იდგნენ. ამიტომ საჭირო არ იყო ვრცელი სადგომის აგება და ხუროთმოძღვარი უმთავრეს ყურადღებას ფასადს აქცევდა. ქრისტ. ეკლესიას და მუსლ. მეჩეთს კი დიდძალი მლოცველი უნდა დაეტია; ამიტომ ფასადთან ერთად დიდი ყურადღება ექცეოდა მისი შიდა სივრცის ხუროთმოძღვრულ გააზრებასა და დამუშავებას. მორწმუნეთა მოხმობისათვის შეიქმნა ეკლესიის სამრეკლო და მეჩეთის მინარეთი. ზოგ ქვეყანაში (ძვ. ეგვიპტე, მუსლ. სამყარო) სარწმუნოებრივ ა-ს უკავშირდება სამარხების ა-ც — *პირამიდები, მასტაბები, აკლდამები*. ა-ის ისტ. გარკვეულ ეტაპზე უმთავრესი ადგილი ა-ში ეჭირა სარწმუნოებრივ შენობებს. ასე იყო ძვ. ეგვიპტეში, კლასიკურ საბერძნეთში (განსაკუთრებით ძვ. წ. IV ს-მდე), შუა საუკ. ევროპასა და აღმ-ში, ბიზანტიაში, საქართველოში, ბალკ. ქვეყნებში. შუა საუკ. ქართ. ტაძრებში ეროვნ. ა-ის თავისებურებამ განსაკუთრებით ნათელი და მკაფიო ხორცშესხმა პოვა. აღორძინების დროიდან მოკიდებული, ა-ში არანაკლები მნიშვნელობა ენიჭება სხვა დანიშნულების შენობებს. XIX ს-იდან სარწმუნოებრივი ა. ერთხანს კარგავს მნიშვნელობას, მაგრამ ბოლო ათეულ წლებში კაპიტალ. ქვეყნებში კვლავ დიდ ადგილს იჭერს. თანამედროვე საეკლ. შენობებს XX ს. უცხოური ა-ის სხვადასხვა მიმართულებისათვის დამახასიათებელი სტილებრივი ნიშნები აქვს. სსრკ-ში საკულტო ა-მ არსებობა შეწყვიტა. **საცხოვრებელი სახლის ა-მ** განვითარების ხანგრძლივი გზა განვლო პირველყოფილი ადამიანის უმარტივესი თავშესაფრიდან უდიდეს თანამედროვე საცხოვრ. კომპლექსებამდე. ახალ საყოფაცხოვრებო მოთხოვნილებათა, ტექ. განვითარებისა და მოდის შესაბამისად იგი საკულტო შენობებზე გაცილებით სწრაფად იცვლიდა სახეს. საცხოვრ. სახლის ა-ში განსაკუთრებით მკაფიოდ მჟღავნდება საზოგადოების სოც. დიფერენციაცია. მისთვის არსებითი მნიშვნელობა აქვს ბუნებრივ პირობებსაც — ადგილმდებარეობას, ჰავას. მაგ., კლიმ. პირობების მიხედვით საცხოვრ. სახლს სჭირდება სახურავის სხვადასხვა ფორმა, სარკმელთა განსხვავებული რაოდენობა და სიდიდე და სხვ.; სოც. განვითარების დონის თუ ისტ. და ბუნებრივი პირობების სხვადასხვაობის გამო საცხოვრებელი სახლი ხშირად ერთი და იმავე ქვეყნის ფარგლებშიც კი განსხვავდება ერთმანეთისაგან (მაგ., საქართველოში ქართლური ან მესხური „დარბაზი“, სვანური კოშკი და მაჩუბი, კოლხეთის დაბლობის ოდა და მთა-რაჭის დუროიანი სახლი, თუშ-ფშავ-ხევსურეთის, მთიულეთის ან ხევის სახლები და სხვ.). ქალაქური სახლები შედარებით ერთგვაროვანია, მეტადრე XIX ს-იდან, როდესაც კაპიტალ. ქალაქებში გაჩნდა მრავალბინიანი და მრავალსართულიანი *შემოსავლიანი სახლები*, რ-ებიც დევნის ცალკეული ოჯახებისათვის განკუთვნილ სახლებს. თანამედროვე ქალაქების სწრაფი ზრდის, საყოველთაო ურბანიზაციის პირობებში განსაკუთრებულ მნიშვნელობას იძენს საცხოვრ. სახლების მაქს. რაოდენობით შენება და ამასთან დაკავშირებით მშენებლობის რაციონალიზაცია და სტანდარტიზაცია.

**საზოგადოებრივ შენობათა ა-მ** (საზ. და სახელმწ. დანიშნულების შენობები, სასამართლო, სავაჭრო, სასწ., სამკურნ., სანახაობითი დაწესებულებები, მემორიალური და უტილიტარული ნაგებობები — ხიდები და ა. შ.) ჩამოყალიბებული სახე პირველად ძვ. საბერძნეთსა და რომში მიიღო (ბ-კები, *ბულევტერიონები*, სავაჭრო *ბაზილიკები*, თეატრები, რომაული *თერმები, ამფითეატრები, ცირკები*), რომშივე ჩნდება მემორიალური ნაგებობანი (სატრიუმფო თაღები, სვეტები). შუა საუკ. ბოლოს და აღორძინების ხანაში საზ. შენობებიდან ევროპაში დამკვიდრდა ამქართა სახლები და ქალაქის საბჭოები (რატუშა, ოტელ დე ვილი, პალაცო პუბლიკო და სხვ.), რ-ებსაც ფუნქციურის გარდა სიმბოლური მნიშვნელობაც ენიჭებოდათ. აღორძინების ხანასა და მომდევნო საუკუნეში კვლავ ჩნდება სანახაობითი დანიშნულების შენობები, უპირველეს ყოვლისა, საოპერო თეატრი, აგრეთვე სასწავლებლები, ბ-კები, ჰოსპიტლები, დავრდომილთა და უპატრონოთა თავშესაფრები. საზ. დანიშნულების შენობათა ა-ის თემატიკა განსაკუთრებით გაფართოვდა კაპიტალ. ეპოქაში ქალაქების სწრაფი განვითარების დროს. სახელმწიფო, სანახაობრივ, სამკურნ., სასწ., სამეცნ., საქარხნო შენობებთან ერთად ჩნდება ახალ სოც.-ეკონ. ვითარებასა და ტექნიკასთან დაკავშირებული სრულიად ახლებური ხუროთმოძღვრული თემები — რკინიგზის სადგურები, უნივერს. მაღაზიები, ბირჟები, დახურული ბაზრები, მსოფლიო გამოფენათა პავილიონები. თანამედროვე ა-ში დიდი ადგილი უჭირავს აეროვაგზლებს, ანგარებს, დიდ გარაჟებს, კინოთეატრებს, რადიოსა და ტელევიზიის, ფოსტა-ტელეგრაფის შენობებს. განსაკუთრებული მნიშვნელობა მოიპოვა სპორტ. ნაგებობათა ა-მ (ღია და დახურული სტადიონები, კორტები, საცურაო აუზები, ვრცელი სპორტ. კომპლექსები დიდ საერთაშ. შეჯიბრებათა ჩასატარებლად). სსრ კავშირსა და სოციალ. ქვეყნებში სოფლად და ქალაქად თვალსაჩინო ადგილი უჭირავს მშრომელთა დასვენებისათვის განკუთვნილ სპეციფ. შენობებს — კულტ. სასახლეებს, კლუბებს და სხვ. მშენებლობის არაჩვეულებრივ ზრდასა და ახ. ტიპის საზ. შენობების გაჩენასთან დაკავშირებით ა-ში გამოიყო მკვეთრად გამოსახული სპეციფიკის მქონე ცალკე დარგები.

**სათავდაცვო ანუ სამხედრო ა.** (ფორტიფიკაცია) საზ. განვითარების დასაწყისშივე ჩაისახა და დაკავშირებული იყო თავდასხმის საშუალებათა განვითარებასთან. სათავდაცვო ნაგებობა იყო დროებითი და მუდმივი; არსებობდა ცალკე მდგომი ციხესიმაგრე, სათვალთვალო კოშკი, უბნის ან მთელი ქალაქის გალავანი, შიდაციხე ანუ *აკროპოლისი* და სხვ. სათავდაცვო ა-ს განსაკუთრებული ადგილი ეჭირა შუა საუკუნეებში, როდესაც ყოველი ქალაქი აუცილებლად გალავანშემორტყმული უნდა ყოფილიყო და ყველა ფეოდალს თავისი ციხე ჰქონოდა. არსებითი ცვლილებები სათავდაცვო ა-ში გამოიწვია ცეცხლსასროლი იარაღის გაჩენამ XIV—XV სს. აღორძინების ეპოქიდან მოყოლებული, ფორტიფიკაცია თანდათან ყალიბდება სათავდაცვო ა-ის დამოუკიდებელ მეცნიერებად. დას. ევრ. ქვეყნებში აბსოლუტისტური რეჟიმის დამყარების დროიდან (მაგ., საფრანგეთში XVII ს.) მცირდება ფეოდ. ციხეების — ცენტრ. ხელისუფლების წინააღმდეგ ბრძოლის დასაყრდენთა რაოდენობა: ძველებს ანგრევენ, ახლების აგებას კი კრძალავენ. ფეოდალიზმის ეპოქის შემდეგ სათავდაცვო ა. თანდათან კარგავს მნიშვნელობას.



ა. შჩუსევი. ვ. ი. ლენინის მავზოლეუმი მოსკოვში. 1929-30.

ა-თან განუყრელად არის დაკავშირებული *ქალაქთგეგმარება* და *ქალაქთმშენებლობა*, რ-თა მიზანია დასახლებული ადგილების გეგმიანი მოწესრიგება — ქალაქების, სოფლების, ცალკეული უბნების შენება-განვითარება წინასწარ შემუშავებული გეგმით (გენ. პროექტით). გენ. პროექტით შექმნილი ქალაქები პირველად ანტ. საბერძნეთში გვხვდება (ალექსანდრე მაკედონელისა და მისი მემკვიდრეების ხანისა: ანტიოქია, ალექსანდრია და სხვ.). ქალაქთმშენებლობა და ქალაქთგეგმარება განსაკუთრებულ მნიშვნელობას იძენს XIX—XX სს-ში, როდესაც ურბანიზაციის გაზრდილი ტემპი, მოსახლეობისა და ტრანსპ. სწრაფი ზრდა სახავს ძვ. ქალაქების რეკონსტრ. და ახ. ქალაქების შექმნის მეტად რთულ ამოცანებს. XX ს. 50-იან წწ-ში არქიტექტორებმა დაამუშავეს ახ. თეორიები (დას. ევროპაში GEAM-ის ჯგუფის „მობილური მშენებლობის თეორია“, ბერძენ ქალაქთმშენებელთა — ეკისტიკის თეორია, იტალიელების — ღია სისტემათა და იაპონელთა მეტაბოლიზმის თეორიები), რ-ებიც ე. წ. დინამ. მიდგომას ემყარება. უკანასკნელ ხანებში ყურადღება მიიპყრო ე. წ. კლასტერის (ჯგუფი, „მტევანი“) თეორიამ, რ-იც ითვალისწინებს განაშენიანების ახლებური სივრცობრივი ელემენტის შექმნას. თანამედროვე ქალაქის გენ. პროექტი წმინდა ხუროთმოძღვრული და მხატვრული პრობლემების გარდა მოიცავს მრავალგვარ ტექ.-ეკონ. პრობლემას. სპეციფ. პრობლემად იქცა ისტ. ქალაქების ან ქალაქთა ისტ. ცენტრებისა და უბნების შეხამება ახალ მშენებლობასთან.

**აგების ტექნიკა** დღეს ინჟინერ-მშენებლის კომპეტენციაა. დამპროექტებელ-არქიტექტორისა და ინჟინერ-მშენებლის ფუნქციები საუკუნეთა მანძილზე არ იყო გამიჯნული და სპეციალიზაციამ თავი იჩინა მხოლოდ XVIII ს. ბოლოს, უფრო მკაფიოდ კი — XIX—XX

## არქიტექტორთა საერთაშორისო კავშირი

**კონგრესები**

I—1948, ლოზანა
II—1951, რაბატი-კასაბლანკა
III—1953, ლისაბონი
IV—1955, ჰააგა
V—1958, მოსკოვი
VI—1961, ლონდონი
VII—1963, ჰავანა
VIII—1965, პარიზი
IX—1967, პრაღა
X—1969, ბუენოს-აირესი
XI—1972, ვარნა
XII—1975; მადრიდი

კ. პერო. ლუვრი. პარიზი. 1667-74. აღმოსავლეთის ფასადი.




ა. მიმინოშვილი. საცხოვრებელი სახლი. 1949. თბილისი.

სს-ში, სტატიკური ანგარიშის, სამშენებლო ტექ. და ინდუსტრიის უდიდესი მასშტაბით განვითარების პირობებში.

აგების ტექნიკა მოიცავს საშენ მასალებს და შენობათა კონსტრუქციებს. ტრადიციულად საშენი მასალები საუკუნეთა განმავლობაში იყო. ხე, ქვა, აგური. მასალის შერჩევა დამოკიდებული იყო ბუნებრივ რესურსებზე. მაგ., ძვ. ეგვიპტის მონუმენტური ა. ქვის არქიტექტურაა, რადგან ქვეყანა მდიდარი იყო ბუნებრივი საშენი ქვით; ძვ. მესოპოტამიას არ გააჩნდა ბუნებრივი საშენი ქვა და ხე, ამიტომ იყენებდნენ აგურს. საქართვ. ტერიტორიაზე აღმოჩენილი უძველესი საცხოვრ. სახლები (ძვ. წ. V—IV ათასწლ.) ხითა და ალიზით არის ნაშენი. შემდეგ საუკუნეებში საქართველოში უმთავრესად ქვის შენობებს (საკულტო ნაგებობები, სასახლეები, ციხე-კოშკები და სხვ.) აგებდნენ. სახლი კი უმეტესად (მთიანეთის გარდა) ხისა იყო. ა-ში ქვა იხმარებოდა დაუმუშავებელი (რიყის ქვა, ნატეხი ქვა), უხეშად ან სუფთად გათლილი (მაგ., ძვ. საბერძნეთში, სადაც მონუმენტური მშენებლობისათვის უმეტესად მარმარილოს ხმარობდნენ, შუა საუკ. საქართველოსა და სომხეთში, რომანულ, გოტიკურ, რენესანსისა და მომდევნო საუკუნეთა არქიტექტურაში), ზოგჯერ კი გაპრიალებულიც (ძვ. ეგვიპტეში). ხის მასალა გავრცელებული იყო ჩრდილოეთის ქვეყნებში (სკანდინავია, რუსეთი და სხვ.), სადაც ხისაგან სახლების გარდა ეკლესიებსაც აგებდნენ. ხის მასალას ჰქონდა ნაკლი, ადვილად იწვოდა, მაგრამ მას შემდეგ, რაც ხის სათანადო ხსნარებით გაჟღენთა დაიწყეს, ეს საშიშროება შემცირდა.


ფ. ლ. რაიტი. კაუფმანის სახლი «ჩანჩქერზე». ბეარ-რანი (პენსილვანია). აშშ. 1936.

ადამიანი მშენებლობაში ძველთაგანვე იყენებდა ლითონსაც, ძვ. ბერძნ. ქვის წყობაში ტყვიის სამაგრებს ხმარობდნენ. ასეთი ნიმუშები საქართველოსა და სხვა ქვეყნებშიც არის აღმოჩენილი. XVIII ს. მიწურულიდან, უფრო კი XIX ს-ში სრულუფლებიან საშენ მასალად იქცა ლითონი (ჯერ თუჯი, შემდეგ რკინა და ფოლადი).

ძველთაგანვე იყო ცნობილი ე. წ. კონკრეტული მასალა — ბეტონის დუღაბი (მაგ., რომის ა-ში). ა-ის მთელ შემდგომ განვითარებაში უდიდესი როლი შეასრულა ფრანგი მებაღის ჟ. მონიეს მიერ რკინა-ბეტონის გამოგონებამ (1849). რკინა-ბეტონმა უსაზღვროდ გააფართოვა არქიტ. კონსტრ. შესაძლებლობანი, მან მანამდე მიუღწეველი ელასტიკურობა მიანიჭა არქიტ. ფორმებს. ლითონისა და რკინა-ბეტონის გამოყენებამ თავისი კვალი დააჩნია საუკუნეთა განმავლობაში უცვლელ მშენებლობის ორგანიზაციას და სამშენებლო მოედანს. რკინა-ბეტონი უმთავრესად შენობათა კარკასებისათვის იხმარება, თუმცა ამ მიზნით ამერიკაში ფოლადს ამჯობინებენ. დღევანდელ ა-ში გარკვეულ ადგილს იმკვიდრებს პლასტ. სინთეზური მასალაც. ძველთაგანვე მიღებული იყო ერთი და იმავე შენობის სხვადასხვა ნაწილებისათვის განსხვავებული მასალის გამოყენება: ქვის ან აგურისა — კედელ-კამარებისათვის, ხისა — სახურავის კონსტრუქციებისათვის, თლილი ქვისა — კონსტრუქციულად უფრო საპასუხისმგებლო ნაწილებისათვის და დაუმუშავებელი ქვისა — დანარჩენი ნაწილებისათვის. ბევრგან, მ. შ. საქართველოში, თლილი ქვის ორპირ წყობას შორის დუღაბს ასხამდნენ.

შენობის ნაწილები იყოფა მზიდავ (კედელი ან ცალკე მდგომი საყრდენები) და საზიდ (გადამხურავი ნაწილები — სართულშუა გადახურვა, ზედა სახურავი) კონსტრუქციებად. მთლიანკედლიანი შენობის გარდა, ძველთაგანვე შემუშავდა ე. წ. კარკასული კონსტრუქციები, რ-ებშიც შეთავსებულია მზიდავი კონსტრ. ჩონჩხი და ამოვსება. ქვის შენობებში ცალკე მდგომ საყრდენებად იხმარება ბოძი და სვეტი. შენობათა სადგომების გადახურვა ხდება ჭერით ან კამარით. ჭერი შედგენილია ჰორიზონტალურად განლაგებული სხვადასხვა მასალის არმატურისაგან, რ-იც ქვის, ხის, ლითონის ან რკინა-ბეტონის კოჭებს ეყრდნობა. აქ სიმძიმე შვეულად გადაეცემა კედლებს, ბოძებს ან სვეტებს. ბრტყელი ჭერით იხურებოდა სადგომები მაგ., ძვ. ეგვიპტეში, აქემენიდთა ეპოქის ირანში, ანტ. საბერძნეთში, დას. ევრ. ადრინდ. ქრისტ. ბაზილიკებში. საქართველოში ბრტყელ ჭერს საცხოვრ. სახლებსა და სასახლეებს უკეთებდნენ. მრავალ ქვეყანაში არანაკლებ გავრცელებული იყო კამაროვანი გადახურვაც, რ-იც შვეულ ძალებთან ერთად ე. წ. განამბრჯენ ძალასაც წარმოქმნის. კამარები ცნობილია ძვ. რომში, სასანიანთა ირანში, რომანულსა და გოტიკურ ა-ში, მუსლ. ქვეყნების ა-ში და სხვ. კამარით იყო გადახურული ყველა ქართული ტაძარი, ზოგჯერ სასახლეებიც. ტრადიციულად კამარა იყო ქვისა და აგურისა, ზოგჯერ ბეტონისაც. კამარის ერთ-ერთი სახეა გუმბათი, რ-იც დიდი ხნის მანძილზე არსებით როლს ასრულებს ა-ში. იგი ადრევე იყო ცნობილი ხმელთაშუა ზღვის ქვეყნებში. დიდ გუმბათებს აშენებდნენ ძვ. რომში, სასანიანთა ირანში, ბიზანტიაში; რენესანსის, ბაროკოსა და კლასიციზმის ეპოქებში. გუმბათი ძვ. ქართული მონუმენტური საეკლ. ხუროთმოძღვრების ყველაზე დამახასიათებელი ელემენტია, იხმარებოდა სასახლეებშიც. თანამედროვე დიდმალიან ნაგებობათა დაპროექტებაში არსებითია სივრცობრივი კონსტრუქციების გამოყენება. ხარისხობრივ ცვლილებებს განიცდის ტრად. კონსტრუქციები — ახალ მშენებლობაში ვრცელდება ე. წ. ორმაგი სიმრუდის გარსები, რ-თა შეზნექილი ზედაპირი შემოხაზულია ორი დამოუკიდებელი ცენტრით. კონსტრ. და ეკონ. უპირატესობით გამოირჩევა ჰიპერბოლური პარაბოლოიდები, უნაგირისებრი ზედაპირის მქონე კონსტრუქციები. კარკასის შესავსებად ან მოსაპირკეთებლად თანამედროვე საშენი მასალების (ალუმინი, ფერადი მინა, პლასტ. მასალები და სხვ.) გამოყენებით შესაძლებელი ხდება ახალ მხატვრულ სახეთა შექმნა. შენობების გადასახურავად საუკუნეთა განმავლობაში იქმნებოდა ერთკალთიანი, ორკალთიანი და მრავალკალთიანი დაფერდებული სახურავები. ახალ ა-ში მეტ ადგილს იჭერს ჰორიზ. სახურავი — ტერასა, რ-იც დიდი ხანია ცნობილია ხმელთაშუა ზღვის აუზსა და წინა აზიაში. თანამედროვე მშენებლობაში განსაკუთრებულ მნიშვნელობას იძენს ინდუსტრიული მეთოდები, კერძოდ, შენობის ცალკეულ ნაწილთა (კედლის მონაკვეთები, სახურავის ფერმები, კიბეები, მთელი ოთახები და სხვ.) ქარხანაში წინასწარ დამზადება და მშენებლობის ადგილზე მიტანა.


მ. პოსოხინი, ა. მნდოიანცი, ე. სტამო, პ. შტელერი და სხვ., ინჟინრები გ. ლვოვი, ა. კონდრატიევი და სხვ. კრემლის ყრილობათა სასახლე. მოსკოვი. 1961.

ა-ის იდეურ-ესთეტიკური თავისებურება ორგანულად ერწყმის მის სხვა კომპონენტებს — ფუნქციურსა და ტექ. მხარეებს, ფორმას. მასთან დაკავშირებულია არქიტ. ნაწარმოების მხატვრულ-ემოციური ზემოქმედება ანუ კომუნიკაციის (იდეის, მხატვრული სახის მიწოდების, გადმოცემის) ფუნქცია. ამ მხრივ სხვადასხვა დანიშნულების ნაგებობები ერთმანეთისაგან განსხვავდება. წმინდა უტილიტარული დანიშნულების ნაგებობას, მაგ., სახელოსნოს, ხიდს, აბანოს ნაკლებ ეკისრება იდეური ზემოქმედების ფუნქცია, ვიდრე მემორიალურ ნაგებობას, მაგ., ეგვ. პირამიდას, რომაულ სატრიუმფო თაღებს; სამამულო ომის გმირთა მონუმ. ანსამბლებს ან ძმათა სასაფლაოებს (ბრესტში, ვოლგოგრადსა და ლენინგრადში და სხვ.), დიდი იდეურ-ემოციური ძალა ჰქონდა წარსულში საკულტო შენობებს, გრანდიოზულ სასახლეებსა და რეზიდენციებს (აქემენიდთა ან სასანიანთა, ასურეთისა და ბაბილონის მეფეთა, რომის იმპერატორთა სასახლეები, შუა საუკ. ციხე-დარბაზები, ვერსალის ან პეტერგოფის სასახლეები პარკებითურთ და სხვ.).

ა-ის, როგორც ხელოვნების, საშუალებებს შეადგენს: კომპოზიცია, სივრცე, მოცულობა, მასა, მასშტაბი, პროპორციები, რიტმი, შუქი, ფაქტურა, მორთულობა. სხვადასხვა პერიოდსა და ქვეყანაში ამ კომპონენტებს მეტ-ნაკლები მნიშვნელობა ჰქონდა. მაგ., ეგვ. პირამიდებში პრაქტიკულად არავითარი სივრცე არ არსებობს, სივრცეს არც ეგვ. ტაძრებისათვის აქვს არსებითი მნიშვნელობა; რომაულ თერმებსა და პანთეონში ან კონსტანტინოპოლის წმ. სოფიოს ტაძარში კი გადამწყვეტია შიდა სივრცე. ანტ. საბერძნეთში მეტი მნიშვნელობა ჰქონდა პროპორციულ შეფარდებებს (არსებობდა მოდულების სისტემა, პროპორციათა დადგენის მათ. მეთოდები), აღმ-ის ა-ში ან გოტიკურ შენობებში — გრანდიოზულ მასშტაბს. ზოგი ქვეყნის ან ეპოქის ა-თვის მნიშვნელოვანია პოლიქრომია (ფერადოვნება) — მაგ., მუსლ. მეჩეთები, ვასილი ნეტარის ტაძარი მოსკოვში და სხვ. ზოგან შენობები ფერის მხრივ მარტივია (რომანული და გოტიკური შენობები და სხვ.). გარკვეულ პერიოდებში ა-თან მჭიდროდ იყო დაკავშირებული ქანდაკებისა და მონუმ. მხატვრობის განვითარება. ისტ. ევოლ. პროცესში ა-ისა და სახვითი ხელოვნ. სტილებრივი საფეხურები მეტწილად ერთმანეთს ემთხვევა, თუმცა ზოგჯერ მცირე ქრონოლოგიური ინტერვალები შეინიშნება (მკაფიო მაგალითებია ძვ. ეგვ. ა. და ქანდაკება, ანტ. საბერძნ.

ა. და ქანდაკება, როგორც კლასიკურ, ისე ელინისტურ ხანებში, გოტიკური ა. და ქანდაკება; *რენესანსის, ბაროკოსა* და *კლასიციზმის* ა., ქანდაკება და მხატვრობა და სხვ.). მაგრამ ზოგჯერ ხელოვნების სხვა სახისათვის დამახასიათებელი მხატვრულ-სტილისტიკური მიმდინარეობა გამოძახილს ვერ პოვებს ა-ში (მაგ., იმპრესიონიზმი ა-ს არ შეხებია, სპეციფ. სტილებრივი ფორმები არ შეუქმნია არც რომანტიზმს და ა. შ.).

არქიტ. ნაწარმოების სილამაზის საკითხს სხვადასხვა ეპოქა და ქვეყანა განსხვავებულად წყვეტდა. ა-ის ისტორიაში ამ მხრივ უკიდურესად საპირისპირო მაგალითებს ვხედავთ. ერთი მხრით, ძვ. ეგვ. შენობების ასკეტური ფორმები, მეორე მხრით, ინდური ტაძრები, რ-ებიც ერთიანად პლასტ.-სკულპტურული ნაწარმოების შთაბეჭდილებას ტოვებენ; ან გვიანდ. გოტიკური და ბაროკოს ტაძრები, სადაც მორთულობას უაღრესად დიდი ადგილი უჭირავს, და XX ს. ფუნქციონალისტური ა., რ-იც მორთულობას სრულიად უარყოფს. იმ პერიოდებში, როცა ა. განვითარების მაღალ საფეხურს აღწევდა, კონსტრუქციისა და მორთულობის ურთიერთშეფარდების საკითხი ჰარმონიულად იყო გადაწყვეტილი, მორთულობა არ ჩრდილავდა ფუნქციურსა და ტექტონიკურ ლოგიკას; დაქვეითების ხანებში ა-ის ერთი დამახასიათებელი ნიშანთაგანი იყო ჭარბი მორთულობით ამ ლოგიკის მიჩქმალვა. თანამედროვე მსოფლიო ა-ში, საერთო ზოგადი ნიშნების მიუხედავად, არსებობს სხვადასხვა მიმართულება: ორგ. ა., ინტერნაც. სტილი, ნეოპლასტიციზმი, ნეოკლასიციზმი და სხვ., რ-ებიც ფუნქციურ და ესთეტ. ამოცანათა თავისებური ამოხსნით გამოირჩევიან.

საბჭ. ა. და ქალაქთმშენებლობა, სოციალ. ამოცანათა გადაწყვეტასთან ერთად, მიზნად ისახავს ფუნქციურ, ტექ. და ესთეტ. მხარეთა ჰარმონიულ თანხმობას, მიზანშეწონილობას, მხატვრული სახის სიმართლეს, ღრმა იდეურობას. ა-ის ისტ. მთელ მანძილზე მისი ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი მხარე იყო ეროვნ. თავისებურება. XIX ს-იდან მოყოლებული, მით უფრო განვითარების დღევანდელ ეტაპზე, ტექნიკის, სამშენებლო ინდუსტრ. და სტანდარტიზაციის სწრაფი ზრდის პირობებში, ეროვნ. ა-ის პრობლემა ახლებურად ისმის.

ა-ის შეფასებასა და განსაზღვრას და ცალკეულ მოსაზრებებს მის შესახებ ვხვდებით ძვ. ბერძენ და რომაელ ავტორებთან. ცნობილია რომაელი ვიტრუვიუსის (ძვ. წ. I ს.) ტრაქტატი „ათი წიგნი არქიტექტურის შესახებ“, რ-მაც რენესანსის დროინდელ ავტორებზეც მოახდინა გავლენა. რენესანსის ხანაში შეიქმნა ზოგადი (ენციკლოპედიური) ხასიათის ტრაქტატები და სპეც. სახელმძღვანელოები ხუროთმოძღვრული ორდერების შესახებ. პირველი ტრაქტატების ავტორები იყვნენ: ლეონ ბატისტა *ალბერტი* („არქიტექტურის ტრაქტატი“, 1460–64 წწ.) და ფილარეტე („მშენებლობის ხელოვნებისათვის“, 1485). ცალკეული მოსაზრებები ა-ის შესახებ გვხვდება *ლეონარდო და ვინჩის* ნაწერებშიც. XVI ს-ში დაიწერა ლუკა პაჩოლის „ღვთაებრივ პროპორციათათვის“ (1509), დ. ბარბაროს კომენტარები ვიტრუვიუსის ნაშრომისა „ათი წიგნი არქიტექტურის შესახებ“ (1556), ვინიოლას „წიგნი ხუთი არქიტექტურული ორდერის შესახებ“ (1562), ს. სერლიოს „არქიტექტურის ზოგადი წესები“ (1537–51, სრული გამოც. 1566, 1584), ა. პალადიოს „ოთხი წიგნი არქიტექტურის შესახებ“ (1570), ჯ. პ. ლომაცოს „მხატვრობის, ქანდაკებისა და სახუროთმოძღვრო ხელოვნების ტრაქტატი“ (1584), აგრეთვე ხუროთმოძღვართა დიუსერსოსა და ფილიბერ დელორმის ტრაქტატები. XVII ს-იდან ხუროთმოძღვრებისადმი მიძღვნილი შრომების რიცხვი მრავლდება; XVIII ს-ში აღსანიშნავია წერილი ა-ზე დიდროსა და დ'ალამბერის ენციკლოპედიაში. XIX – XX სს-ში ა-ის ამოცანათა გაფართოებასა, ტექ. განვითარებასა და პრობლემათა დიფერენცირებასთან ერთად, იზრდება ცალკეული თეორიული და ტექ. საკითხებისადმი მიძღვნილი ლიტ-რა; დამოუკიდებელ მეცნ. დისციპლინად ყალიბდება ზოგადი ა., ასევე ცალკეული ეპოქებისა და ქვეყნების ა-ის ისტორია.

საბჭ. ხელისუფლების წლებში ფართოდ გაიშალა სსრკ-ის ხალხთა ა-ის ისტ.-მეცნ. კვლევა, კერძოდ, ბევრი რამ გაკეთდა ქართ. ა-ის ისტ. შესწავლის მხრივ. ინტენსიურად წარმოებს მეცნ. მუშაობა საბჭოთა ა-ის თეორიისა და ისტ. დარგშიც.


ინდივიდუალური სახლები. დირბორნი. აშშ.

ა რ ქ ი ტ ე ქ ტ უ რ უ ლ ი  ჟ უ რ ნ ა ლ ე ბ ი. რუსეთში პირველი არქიტექტურული ჟურნალი «Архитектурный вестник» გამოდიოდა 1859 პეტერბურგში. 1872—1917 არქიტექტორთა პეტერბ. საზ-ბა გამოსცემდა ყოველთვიურ ჟურნალს «Зодчий». ოქტ. რევ. შემდეგ არქიტ. ჟურნალების რიცხვი სსრკ-ში გაიზარდა. 1926—30 მოსკოვში წელიწადში 6-ჯერ გამოდიოდა ჟურნ. «Современная архитектура»; 1933-იდან მოსკოვში გამოდის სსრკ არქიტ. კავშირის (1962-იდან აგრეთვე სამოქალაქო მშენებლობისა და არქიტ. სახელმწ. კომიტეტის) მუდმივი ორგანო ყოველთვიური ჟურნ. «Архитектура СССР». ამას გარდა, სსრკ-ში არსებობს ყოველთვიური ჟურნალები, რ-ებიც აშუქებს არქიტ. და მშენებლობის საკითხებს სხვადასხვა რესპუბლიკასა ან ქალაქში [«Строительство и архитектура Узбекистана», ტაშკენტი, 1960-იდან, რუს. და უზბ. ენებზე; «Строительство и архитектура», კიევი, 1957-იდან, რუს. ენაზე (1953—55 გამოდიოდა უკრ. ენაზე «Архітектура і будівництво»-ს სახელით წელიწადში 6-ჯერ); «Строительство и архитектура Ленинграда, 1936-იდან; «Строительство и архитектура Москвы», 1952-იდან, და სხვ.]. საქართველოში 1960—64 გამოდიოდა სახმშენის საინფორმაციო კრებ. «მშენებლობა და არქიტექტურა», ქართ. და რუს. ენებზე.

უცხოეთში პირველი არქიტ. ჟურნალები გამოიცა ინგლისსა (ლონდონის ყოველკვირეულები «Architect and Building News», 1869-იდან და «Architect's Journal», 1895-იდან) და აშშ-ში (ნიუ-იორკის ყოველთვიური «Architectural Forum», 1892-იდან). კაპიტალ. ქვეყნების უმნიშვნელოვანესი არქიტ. ჟურნალებია: ყოველთვიური «Journal of the Royal Institute of British Architects» (გამოდის 1893-იდან, ლონდონში); ფრანგ. «L'architecture d'aujourd'hui» (გამოდის 1930-იდან, 2 თვეში ერთხელ პარიზში. მისი რუს. თარგმანი—«Современная архитектура»—1961-იდან, მოსკოვში) და «L'architecture français» (1940-იდან, პარიზში); ბრაზ. ყოველთვიური ჟურნ. «Acropole» (გამოდის 1938-იდან სან-პაულუში); გერმ. ყოველთვიური «Baumeister» (1902-იდან, მიუნხენში); შვეიცარიის ყოველთვიური «Werk» (1914-იდან, ვინტერტურში). ევრ. სოციალ. ქვეყნების არქიტ. ჟურნალებია: «Deutsche Architektur» (1952-იდან, ბერლინი, გდრ), «Architektura CSSR» (1946-იდან, პრაღა), «Architektura» (1947-იდან, ვარშავა) და სხვ., რ-ებიც არქიტ. ადგილ. პრობლემებს ეხება.

*ლიტ.*: ბ ე რ ი ძ ე ვ., ძველი ქართული ხუროთმოძღვრება, თბ., 1974; ჩ უ ბ ი ნ ა შ ვ ი ლ ი გ., ქართული ხელოვნების ისტორია, ტ. 1, თბ., 1936; Б е р и д з е В. В., Грузинская архитектура с древнейших времен до начала XX века, Тб., 1967; Всеобщая история архитектуры в 12 тт., т. 1—11, М., 1970—73; Е д и к е Ю., История современной архитектуры, пер. с нем., М., 1972; История советской архитектуры (1917—1958), М., 1962; У и т т и к А., Европейская архитектура XX века, пер. с англ., т. 1—2, М., 1960—64; Ч у б и н а ш в и л и Г. Н., С е в е р о в Н. П., Пути грузинской архитектуры, Тб., 1936; Ш у а з и О., История архитектуры, пер. с франц., т. 1—2, М., 1935—37; G i e d i o n S., Space, time and architecture, 4 ed., Camb. (Mass.), 1963; G r o p i u s W., Scope of total architecture, N. Y., 1966.

*ვ. ბერიძე*

ილუსტრაცია — იხ. ჩანართი I–II, გვ. 560-561.

**არქიტექტურის აკადემია,** უმაღლესი სამეცნ. დაწესებულება არქიტ. დარგში — სამეცნ. შემოქმედებითი ცენტრი და უმაღლესი სამხატვრო სკოლა. პირველი ასეთი დაწესებულება 1671 შეიქმნა საფრანგეთში (არქიტ. სამეფო აკადემია); 1823 ირლანდიაში გაიხსნა ფერწერის, ქანდაკებისა და არქიტ. აკადემია, 1908 — არქიტ. აკად. ნიდერლანდში, 1951-იდან გდრ-ში მოქმედებს გერმ. სამშენებლო აკადემია. სსრკ-ში ა. ა. 1934 წელს შეიქმნა, მისი პირველი წესდება და შემადგენლობა დამტკიცდა 1939; აკადემიის შემადგენლობაში შედიოდა 6 სამეცნ.-კვლ. ინ-ტი (არქიტ., ისტორიისა და თეორიის, ქალაქთმშენებლობისა და დასახლ. ადგილების დაგეგმარების, საცხოვრ. შენობების არქიტ., საზ. და სამრეწვ. ნაგებობათა არქიტ., სამშენებლო ტექნიკის, საკოლმ. და სოფლის მშენებლობის), გარდა ამისა, არქიტ. მუზეუმი, ბ-კა, ლაბორატორიები და სახელოსნოები. 1945 შეიქმნა უკრ. სსრ ა. ა., 1956 კი სსრკ-ის და უკრ. სსრ ა. ა-ები სსრკ-ისა და უკრ. სსრ მშენებლობის და არქიტ. აკადემიებად გადაკეთდა (იარსებეს 1964-მდე), 1964-იდან მათ ბაზაზე შეიქმნა არქიტ. სამეცნ. ინ-ტები.


მ. მ ე ლ ი ა. სასტუმრო «აჭარა». 1975. თბილისი.

**არქიტექტურის სამეცნიერო-კვლევითი მუზეუმი** ა. შ ჩ უ ს ე ვ ი ს ს ა ხ ე ლ ო ბ ი ს ა. შეიქმნა სსრკ სახმშენთან მოსკოვში მშენებლობისა და არქიტექტურის აკადემიის არქიტ. მუზეუმის (დაარსდა 1934) და ა. შჩუსევის სახ. რუს. მუზეუმის (დაარსდა 1945) გაერთიანების შედეგად (1964). მუზეუმში დაცულია რუს. და საბჭ. არქიტ. ისტ. უნიკალური მასალები (საავტორო პროექტები, ესკიზები, ჩანახატები, არქიტ. ანაზომები), გრავიურებისა და ლითოგრაფიის ფონდი, არქიტ. სამეცნ. ფოტოთეკა, მონუმ. ქანდაკებათა კოლექცია. მუზეუმი მოთავსებულია მოსკოვში ტალიზინის ყოფ. სასახლეში (1787, გადაკეთდა 1816) კალინინის პროსპექტზე და *დონის მონასტერში.*

**არქიტექტურული აკუსტიკა,** ს ა თ ა ვ ს თ ა  ა კ უ ს ტ ი კ ა, *აკუსტიკის* დარ-

კ. ტ ა ნ გ ე, კონსტრუქტორი ი. ც უ ბ ო ი. იოიოგის ეროვნული სპორტული დარბაზების კომპლექსი. საცურაო აუზი. ტოკიო. 1963-64.



გი. რ-იც შეისწავლის ბგერითი ტალღების გავრცელებას სათავსში, მათს არეკვლასა და შთანთქმას სხვადასხვა ზედაპირზე, არეკლილი ტალღების გავლენას მეტყვ. და მუსიკის სმენადობაზე. წინათ ა. ა-ს აკუთვნებდნენ გარედან შემოჭრილი ბგერებისაგან სათავსთა იზოლაციის საკითხებსაც. ამჟამად ეს პრობლემები გამოიყო დამოუკიდებელ დარგად — სამშენებლო აკუსტიკად. ა. ა-ის მეთოდებით სარგებლობენ აგრეთვე სათავსებში წარმოქმნილ ხმაურთან ბრძოლის ტექნიკაში.

ა. ა-ის ერთ-ერთი მთავარი ამოცანაა სმენადობის კარგი პირობების წინასწარი გათვალისწინებით დარბაზების (თეატრები, რადიოსტუდია, კინოთეატრები, საკონცერტო, სალექციო დარბაზები და სხვ.) დაგეგმარების ხერხთა შექმნა. დარბაზების აკუსტიკური თვისებების უმნიშვნელოვანესი განმსაზღვრელი ფაქტორია რევერბერაციის ხანგრძლივობა. რევერბერაციის ოპტიმალური მნიშვნელობა დამოკიდებულია ბგერის სიხშირეზე (რაც მეტყვ. და მუსიკისათვის საკმაოდ დიდ ფარგლებში—128-იდან 2048 ჰც-მდე მერყეობს); ამიტომ დარბაზების აკუსტიკური დაგეგმარება (ფორმის შერჩევა, მსმენელთა განლაგება, შემომზღუდავი ზედაპირების დამუშავება, კიდული ამრეკლების გამოყენება და ა. შ.) ხშირად კომპრომისულ გადაწყვეტას მოითხოვს. დიდ დარბაზებში სმენადობის ნორმალური პირობების უზრუნველყოფა შეიძლება ხმის მაძლიერებელი და ხელოვნური რევერბერაციის შემქმნელი ელექტროტექ. სისტემების გამოყენებით. ა. ა-ში განასხვავებენ ზუსტ ტალღურსა და ნაკლებად ზუსტ, მაგრამ ტექ. გაანგარიშებისათვის უფრო მოსახერხებელ გეომეტრიულ თეორიებს. დარბაზების ნატურული გამოცდის პარალელურად მათი მცირე მოდელების გამოცდა საიმედო პირობაა იმისა, რომ თავიდან იქნეს აცილებული შეცდომები ახ. დარბაზების დაგეგმარებისას და მოიძებნოს არსებული დარბაზების აკუსტიკური დეფექტების შესასწორებელი საშუალებები.

ა. ა-ის პრინციპები გამოყენებულია ძვ. საბერძნეთის და რომის ღია თეატრებში, აგრეთვე ძვ. ქართულ ხუროთმოძღვრების ძეგლებში (მაგ., XI ს. ერთნავიანი ბაზილიკის ტიპის სატრაპეზო შიომღვიმის მონასტერში და სხვ.). თანამედროვე ა. ა-ს საფუძველი ჩაუყარა ამერ. მეცნიერის უ. სებინის შრომებმა. უ. სებინმა XIX ს. ბოლო ათწლეულში აღმოაჩინა რევერბერაციის ბუნება და მისი ხანგრძლივობის, როგორც სათავსებში სმენადობის პირობების არსებითი მაჩვენებლის, მნიშვნელობა.

**არქიტექტურული განათლება,** უმაღლესი კვალიფიკაციის არქიტექტორებისა და ტექნიკოს-არქიტექტორების მომზადების სისტემა. ა. გ. უძველესი დროიდან არსებობს და სხვადასხვა საზ. ფორმაციაში სახეს იცვლის. ძვ. ეგვიპტეში ა. გ-ს იღებდნენ ე. წ. *მწერალთა სკოლაში,* ოსტატდებოდნენ — ოჯახში. არქიტ. ჩვევები და გამოცდილება თაობიდან თაობას გადაეცემოდა. ძვ. საბერძნეთში შექმნილი იყო კერძო არქიტ. სკოლები. რომაელი ხუროთმოძღვრის *ვიტრუვიუსის* კლასიკურ ნაშრომში „ათი წიგნი არქიტექტურის შესახებ“ (ძვ. წ. I ს. II ნახ.) ჩამოყალიბებულია ანტ. ხანის ა. გ-ის სისტემა. რომის იმპერიაში (I—III სს.) „ფართო პროფილის“ არქიტექტორების მომზადებასთან ერთად დაიწყო ვიწრო სპეციალიზაცია, გაჩნდნენ ქალაქთმშენებელი, სამხ., საცხოვრ. სახლების, ხიდების, აკვედუკებისა და სხვ. მშენებელი არქიტექტორები. შუა საუკ. ევრ. ქალაქებში კი არქიტექტორებს ზრდიდნენ ამქარში, სადაც პროფესია მემკვიდრეობით გადაეცემოდა. XVII—XVIII სს. ევრ. ქვეყნებში ყალიბდება კაზმული ხელოვნ. აკადემიები. ფეოდ. რუსეთში არქიტექტორებს უშუალოდ მშენებლობაზე წვრთნიდნენ ოსტატ-მშენებელთა არტელები. XVI—XVII სს. მოსკოვში ქვის ოსტატთა სწავლების საქმეს სახელმწიფო უწევდა ზედამხედველობას. პეტრე I ხუროთმოძღვრების შესასწავლად ახალგაზრდებს დას. ევრ. ქვეყნებში აგზავნიდა. 1757 პეტერბურგში დაარსდა ხელოვნ. აკადემია (Академия трех знатнейших художеств), რ-იც 1764-იდან გადაკეთდა სამხატვრო აკადემიად. აქ ბევრმა გამოჩენილმა ხუროთმოძღვარმა მიიღო განათლება. XVIII ს. დასასრულს მ. *კაზაკოვი* აყალიბებს არქიტ. სასწავლებელს მოსკოვში. კრემლის მშენებლობის ექსპედიციასთან 1846 დაარსდა ფერწერისა და ქანდაკების სასწავლებელი, რ-იც 1866 ფერწერის, ქანდაკებისა და ხუროთმოძღვრების სასწავლებლად გადაკეთდა (არსებობდა 1918-მდე). XVIII, განსაკუთრებით კი XIX ს-ში, ტრად. არქიტ. სკოლების გვერდით დას. ევროპასა და რუსეთში იქმნება ახ. ტიპის უმაღლესი ტექ., მ. შ. სამშენებლო სკოლები (პოლიტექ. სკოლა პარიზში, 1795; სამოქალაქო საინჟინრო ინ-ტი პეტერბურგში და სხვ.); მოხდა არქიტექტორის პროფესიის სპეციალიზაცია; არქიტექტორები გაიყვნენ მხატვარ-არქიტექტორებად (მონუმ. ნაგებობათა მშენებლები) და ინჟინერ-არქიტექტორებად (სამოქალაქო საინჟინრო-უტილიტარულ შენობათა მშენებლები). დას. ევრ. ზოგიერთ ქვეყანაში (ავსტრია, საფრანგეთი, გფრ, შვეიცარია) არქიტ. სკოლას დღესაც ყოფენ სამხატვრო და ტექ. სკოლებად. ოქტ. რევ. შემდეგ სსრ კავშირში არქიტ. მხატვრული და ტექ. სწავლება გაერთიანდა. ფერწერის, ქანდაკებისა და ხუროთმოძღვრების ყოფ. სასწავლებლის ბაზაზე მოსკოვში ჩამოყალიბდა უმაღლესი სამხატვრო-ტექ. (მ. შ. არქიტ.) სახელოსნოები (ВХУТЕМАС), რ-ებიც 1926—27 უმაღლეს სამხატვრო-ტექ. ინ-ტებად (ВХУТЕИН) გადაკეთდა. 1930 ამ ინ-ტის არქიტ. ფაკ-ტი გაერთიანდა მოსკ. უმაღლესი ტექ. სასწავლებლის არქიტ. ფაკ-თან; შეიქმნა უმაღლესი არქიტ.-სამშენებლო ინ-ტი, რ-იც 1933-იდან მოსკ. არქიტ. ინ-ტად გადაკეთდა. 1968-იდან სსრ კავშირში არქიტექტორებს ამზადებენ სხვადასხვა სამხატვრო და საინჟინრო უმაღლეს სასწავლებელთა 40-მდე ფაკ-ტსა და განყ-ბაზე — სამოქალაქო მშენებლობის, სამრეწვ. მშენებლობის, ქალაქთმშენებლობის (დასახლ. ადგილების დაგეგმარება), გამწვანების, ინტერიერისა და შენობის შიგა მოწყობილობის, სას.-სამ. მშენებლობის განხრით. სწავლების ხანგრძლივობა 5 წ. და 6 თვეა. ამჟამად განსაკუთრებით გაიზარდა მოთხოვნილება ტექნიკოს-არქიტექტორებზე. მათ ამზადებს მოსკ., მინსკის, ლენინგრ., ვილნიუსისა და კიშინიოვის არქიტ.-სამშენებლო და თბილისის პოლიტექ. ტექნიკუმები (სწავლების ხანგრძლივობა დღის განყ-ბაზე 4 წ., საღამოს განყ-ბაზე — 5 წ.). II მსოფლიო ომის შემდეგ ყველა ქვეყნის არქიტ. სკოლებში ამაღლდა არქიტ. მომზადების დონე, რაც გამოწვეულია მშენებლობის ინდუსტრიალიზაციის, სტანდარტიზაციისა და ტიპობრივი დაპროექტების დანერგვით. 10-ზე მეტი მნიშვნელოვანი არქიტ. სკოლაა საფრანგეთსა და იტალიაში, 20-ზე მეტი — ინგლისში, დაახლ. 70 — აშშ-ში. დას. ევრ. ა. გ-ის ცენტრად საყოველთაოდ აღიარებულია პარიზი. ფართოვდება ძველი და იქმნება ა. გ-ის ახ. დამოუკიდებელი კერები სოციალ. ქვეყნებში: გდრ-ში, ჩეხოსლოვაკიაში, პოლონეთში, ბულგარეთში, უნგრეთში, რუმინეთში. საქართველოში ა. გ-ის სისტემა ანტიკურ და ფეოდ. პერიოდში მსოფლიოს სხვა ქვეყნების ანალოგიური იყო. განვითარებულ შუა საუკუნეებში ქართ. არქიტ. ძეგლებისათვის დამახასიათებელია ერთიანი მხატვრულ-სტილებრივი გადაწყვეტა. ამასთან ცალკეულ ისტ. პროვინციებში (ქართლი, კახეთი, დას. საქართველო, ტაო-კლარჯეთი, სამცხე) მათ ადგილობრივი, მხოლოდ მათთვის დამახასიათებელი, ნიშნებიც აქვთ; განსხვავებას ვხვდებით საცხოვრებელი სახლის არქიტექტურაში (დარბაზი აღმ. საქართველოში, ოდა-სახლი — დას. საქართველოში, საცხოვრ. კოშკი-სახლი— მთიანეთში), რაც ფეოდ. საქართველოში რამდენიმე სახუროთმოძღვრებო ცენტრის არსებობას მოწმობს. ხუროთმოძღვართა ამქარში მომზადებისა და ოჯახებში სამშენებლო ტრად. მემკვიდრეობით გადაცემის წესი XX ს-მდე შემორჩა. საქართველოში საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ თბილ. სახატვრო აკადემიასა და თბილისის სახელმწ. უნ-ტის პოლიტექ. ფაკ-ტზე 1922-იდან გაიხსნა არქიტ. განხრა, 1928-იდან — საქართვ. პოლიტექ. ინ-ტის სამშენებლო ფაკ-ტზე. 1937-იდან თბილ. სამხატვრო აკადემიაში, ხოლო 1969-იდან საქართვ. პოლიტექ. ინ-ტში გაიხსნა არქიტ. ფაკ-ტები, სადაც დიდი ყურადღება ექცევა ქართ. არქიტ. ტრად. შესწავლის საქმეს.

**არქიტექტურული გეგმარი,** არქიტექტურული პროექტი, ასაშენებელი ან სარეკონსტრუქციო ნაგებობის ნახაზების, მაკეტების, ტექ. დოკუმენტების, გაანგარიშებათა ერთობლიობა. ნახაზები გარკვეული მასშტაბით იძლევა ტერიტორიის გენ. გეგმას, სიტუაციურ გეგმას, სართულების გეგმას, ფასადებს, ჭრილებს, პერსპექტიულ ნახაზს, ცალკეულ ფრაგმენტებს, კონსტრ. სქემებს. ტექ. დოკუმენტაცია, პროექტის დასაბუთებული აღწერა, კონსტრ. გაანგარიშება მოცემულია ე. წ. „განმარტებით ბარათში“.

**არქიტექტურული მასშტაბი** (მასშტაბურობა), არქიტ. ელემენტების კომპოზიციური წყობის ხერხი; ემყარება შენობის ნაწილების ურთიერთშეფარდებას და ამ შეფარდების ათვისების უნარს. ა. მ-ის ცნება განსხვავდება მასშტაბის გავრცელებული გაგებისაგან. იგი არ გულისხმობს რაიმე კონკრ. სიდიდეს ან შეფარდებას და არ იზომება რიცხობრივად. ა. მ. დიდად არის დამოკიდებული ადამიანის მიერ შენობის აღქმის უნარზე: ადამიანი შენობის აბსოლ. ზომებს უფარდებს ადამიანისათვის ჩვეულ განზომილებებს — საფეხურს, ფანჯარას, კარებს და ა. შ. ა. მ. ვლინდება აგრეთვე პროპორციებით განსხვავებულ ელემენტთა ურთიერთდამოკიდებულებაში, განლაგების რიტმში, შენობის მოცულობის დანაწევრების ხასიათში, ზომების შეფარდებაში. იგი მნიშვნელოვნად განსაზღვრავს ნაგებობისა და მთლიანად ანსამბლის არქიტ. სახეს, იდეას. შენობას აკავშირებს გარემოსა და ადამიანთან.

**არქიტექტურული ორდერი,** არქიტექტურული ორდენი (ფრანგ. ordre, იტალ. ordine — წესი, რიგი), დგარულ-კოჭოვანი სისტემის სტრუქტურა და მხატვრული დამუშავება. ფართო გაგებით ცნობილი იყო ჯერ კიდევ ძვ. ეგვიპტის, ბაბილონურ-ასურ. და ძვ. სპარს. ხუროთმოძღვრებაში, კლასიკურ სისტემად კი მხოლოდ ძვ. ბერძნ. არქიტექტურაში ჩამოყალიბდა (ძვ. წ. V ს.). კლასიკური ბერძნ. ა. ო-ებია დორიული, იონიური და კორინთული (იმ ოლქებისა და ტომების სახელწოდების მიხედვით, სადაც ეს ორდერები შეიქმნა). ძვ. რომში ჩამოყალიბდა *ტოსკანური ორდერი* და კომპოზიტური ანუ რთული ორდერი. ორდერების მზიდი ნაწილებია სვეტი, *კაპიტელითა* (სვეტისთავი) და *ბაზისითურთ,* რ-ებზედაც დაყრდნობილია *ანტაბლემენტი.*

*დორიულ ორდერს* (კლასიკური ნიმუშებია პართენონი და პროპილეონი ათენის აკროპოლისზე) ბაზისი არა აქვს. სვეტი ზევით თანდათან ვიწროვდება და შვეული კანელურებით არის დაღარული, შუა ნაწილი კი გამსხვილებულია (ენტაზისი). სვეტს კაპიტელი ეყრდნობა, მას მოსდევს ქვის კოჭი — *არქიტრავი, ტრიგლიფებითა* და *მეტოპებით* დანაწევრებული *ფრიზი* და შემდეგ *კარნიზი. იონიურ ორდერს* (კლასიკური ნიმუშია ერექთეიონი ათენის აკროპოლისზე) აქვს ბაზისი, ზევით შევიწროებული კანელურებიანი სვეტი და ვოლუტებიანი კაპიტელი. არქიტრავი სამი ჰორიზ. ზოლისაგან შედგება. ფრიზი დანაწევრებულია და ზოგჯერ რელიეფით შემკული. *კორინთული ორდერი* ყველაზე დეკორაციულია ბერძნ. ორდერთა შორის. პირველად გამოყენებულია აპოლონის ტაძარში, ბასაში (ძვ. წ. 430). კაპიტელი შემკულია *აკანთის* სტილიზებული ფოთლებითა და ხვიებით (ვოლუტებით). ტოსკანური ორდერი დორიულის სახესხვაობაა, ხოლო კომპოზიტური — კორინთულისა და იონიურისა. ა. ო-ის აგების წესები მოცემულია *ვიტრუვიუსის* ტრაქტატში, ორდერის სიმაღლისა და პროპორციების საზომად მიჩნეულია მოდული — სვეტის ფუძის დიამეტრის ნახევარი.

**არქიტექტურული პროფილები,** პროფილის მოხაზულობით (განივი ჭრილით) განსხვავებული არქიტექტურულ-პლასტიკური დეტალები, არქიტექტურულ ორდერებში — ბაზისების, კაპიტელებისა და კარნიზების შემადგენელი ნაწილები. გეომ. ნიშნების მიხედვით არსებობს სწორხაზოვანი და მრუდხაზოვანი პროფილები. სწორხაზოვანი ა. პ-ა თარო (კედლიდან გამოზიდული ვიწრო ზოლი), სარტყელი (კედლიდან მცირედ გამოწეული ფართო ზოლი), პლინტუსი (სვეტის ბრტყელი კვადრ. ბაზისი ან ნაწიბური, რ-იც გასდევს კედელსა და იატაკს შორის არსებულ კუთხეს); მრუდხაზოვანი ა. პ. იყოფა სადა (ერთი ცენტრით შემოხაზულ) და რთულ (ორი ცენტრით შემოხაზულ) პროფილებად. სადა ა. პ-ის ლილვი და ლილვაკი ჭრილში ნახევარწრიულია; მეოთხედი ლილვიც და ფოსო-შეზნექილიც წრეხაზის 1/4-ია. რთული ა. პ-ა: ბატიყელა (შედგება ზემო შეზნექილი და ქვემო გამოზნექილი მრუდებისაგან), ქუსლი (შედგება ზემო გამოზნექილი და ქვემო შეზნექილი მრუდებისაგან), სკოცია (სხვადასხვა რადიუსით შემოხაზული ორი მეოთხედი წრეხაზისაგან შემდგარი შეზნექილი პროფილი). გვხვდება აგრეთვე ორი განსხვავებული პროფილის — ლილვაკისა და თაროს — შეერთება — ასტრაგალი.

**არქიტექტურული ფონდი** სსრკ არქიტ. კავშირისა, საზ. ორგანიზაცია (შეიქმნა სახკომსაბჭოს 1934 წ. 5 ოქტ. დადგენილებით, წესდება დამტკიცდა 1935), ხელს უწყობს არქიტ. კვალიფიკაციის ამაღლებას, მატერიალურად ეხმარება არქიტექტორებს შემოქმედებითი მიზნების განხორციელებაში, კულტ.-საყოფაცხოვრებო და სამედ. მომსახურებას უწევს ორგანიზაციის წევრებსა და მათს ოჯახებს. მის საქმიანობას ხელმძღვანელობს სსრკ არქიტექტორთა კავშირის გამგეობა. წევრად ღებულობენ არქიტექტორთა კავშირის წევრებს.

**არქიტრავი** (*არქი*... და ლათ. trabs — კოჭი), *ანტაბლემენტის* ქვედა ჰორიზ. ნაწილი, ერთ-ერთი ძირითადი კონსტრუქციული ელემენტი, რ-იც უშუალოდ სვეტისთავებს ეყრდნობა. დორიულ და ტოსკანურ ორდერებში ფართო, სადა ქვის კოჭია, იონიურსა და კორინთულში — დანაწევრებულია ჰორიზ. შვერილებით (იხ. *არქიტექტურული ორდერი*).

**არქიფონემა** (*არქი*... და *ფონემა*), ორი ან მეტი ფონემისათვის საერთო ნიშან-თვისებათა ერთობლიობა, წარმოდგენილი ნეიტრალიზაციის პოზიციაში. მაგ., **ღ—ხ** თანხმოვანთა ოპოზიცია (დაპირისპირება) ქართ. ენაში ემყარება განსხვავებას მჟღერობა-სიყრუის მიხედვით. გარკვეულ პოზიციებში ეს დაპირისპირება ძალაშია (მაგ., «ღარი» — «ხარი», «გადაღმა» — «გადახმა»), მაგრამ ყრუ (არამჟღერ) თანხმოვანთა წინ იგი ისპობა, ნეიტრალიზდება, რადგან ამ პოზიციაში უჩინარდება მჟღერობა-სიყრუის ნიშანი, რ-საც ემყარება ეს ოპოზიცია. ყრუ თანხმოვანთა წინ წარმოდგენილია **ღ**-ისა და **ხ**-ისთვის საერთო ნიშან-თვისებათა (ნაპრალოვნობის, ველარობის) შემცველი /X/ ელემენტი, რ-იც ფონეტიკურად ემთხვევა ხ-ს (შდრ. «ბაღი» — «ბახს», «ბახში», «ბახთან»; ან კიდევ: «დუღილი» — «დუხს»). **ხ** აქ წარმომადგენელია /X/ ა-ისა, რ-იც კვალიფიცირებული უნდა იქნეს როგორც ველარული სპირანტი ს ა ე რ თ ო დ და არა როგორც ყ რ უ ველარული სპირანტი.

**არქოზავრები** (*არქი*... და ბერძნ. sauros — ხვლიკი) (Archosauria), ქვეწარმავლების ქვეკლასი, რ-იც აერთიანებს თეკოდონტებს, *ნიანგებს, დინოზავრებსა* და *მფრინავ ხვლიკებს*. თანამედროვე ფაუნაში მხოლოდ ნიანგებითაა წარმოდგენილი. ა-ის უძველესი ნაშთები ტრიასულ ნალექებში გვხვდება. ბინადრობდნენ ხმელეთსა და ჰაერში, თუმცა მათი ერთი ნაწილი წყალშიც ცხოვრობდა. ა-ს შორისაა როგორც მტაცებელი, ისე მცენარეჭამია ფორმები. ა. პირველი ქვეწარმავლებია, რ-თა შორის გვხვდება ორ ფეხზე მოსიარულე (ბიპედალიზმი) ფორმები. ამასთანაა დაკავშირებული მათი სხეულის აგებულების მნიშვნელოვანი ცვლილებები (მენჯის, უკანა კიდურებისა და კუდის ძლიერი განვითარება, წინა კიდურების რედუქცია და სხვ.). წყლის ზოგიერთი ფორმა ცოცხლადმშობი იყო. უმაღლესი ა. (დინოზავრები და მფრინავი ხვლიკები) ალბათ, თბილსისხლიანები იყვნენ. ა-ს არსებითი მნიშვნელობა აქვთ *ხერხემლიანების* ევოლ. გასაგებად, ვინაიდან მათი ისტორია დროის უდიდეს ინტერვალს მოიცავს. ა. პირველი ხერხემლიანებია, რ-ებმაც დაიპყრეს ჰაერი; ფრინველების წინაპრები სწორედ მათ შორის უნდა ვეძებოთ.

**არქონტი** (ბერძნ. archōn, ontos — მმართველი), მაღალი თანამდებობის მოხელე ძვ. საბერძნეთის *პოლისებსა* და ზოგიერთ ელინისტურ სახელმწიფოში. ძვ. ათენში ა-ის ძალაუფლება თავდაპირველად უვადო ყოფილა, ძვ. წ. 753-იდან მისი ვადა ათი წლით განუსაზღვრავთ, ხოლო ძვ. წ. VII ს. I ნახევრიდან — ერთი წლით. ა-ებად პირველ ხანებში ირჩევდნენ წარჩინებულ და მდიდარ *ევპატრიდებს*, რ-თა კანდიდატურას აყენებდა *არეოპაგი*. თავისი მოვალეობის მოხდის შემდეგ ა. სიკვდილამდე არეოპაგის წევრად რჩებოდა. ძვ. წ. VII—V სს. ათენში მნიშვნელოვან როლს ასრულებდა ცხრა ა-ის კოლეგია: ა. — ე პ ო ნ ი მ ო ს ი აღმასრ. ხელისუფლების მეთაური იყო, მისი სახელით წელიწადს აღნიშნავდნენ; ა. — ბ ა ს ი ლ ე ვ ს ი კულტს განაგებდა; ა. — პ ო ლ ე მ ა რ ქ ო ს ი მხედართმთავარი იყო; დანარჩენი ექვსი ა. — თ ე ს მ ო თ ე ტ ე ს ი მართლმსაჯულებას განაგებდა. *სოლონის* რეფორმების შედეგად, ა-ად ირჩევდნენ უმაღლესი ცენზის მქონე მოქალაქეებს. *კლისთენეს* რეფორმების შემდეგ (ძვ. წ. VI ს.) ა-მა თანდათან დაკარგა პოლიტ. მნიშვნელობა. ათენის დემოკრ. განვითარების ხანაში ა-ის თანამდებობაზე სხვა სოც. ფენების წარმომადგენლებსაც ირჩევდნენ.

**არქტიკა** (<ბერძნ. arktikos — ჩრდილოეთისა), დედამიწის ჩრდ. პოლარული მხარე, მოიცავს ევრაზიისა და ჩრდ. ამერ. განაპირა ნაწილებს, თითქმის მთელ ჩრდ. ყინულოვან ოკეანეს (ნორვ. ზღვის აღმ. და სამხრ. ნაწილების გამოკლებით) კუნძულებითურთ (გარდა ნორვ. სანაპირო კუნძულებისა), აგრეთვე ატლანტისა და წყნარი ოკეანეების მომიჯნავე ნაწილებს.

ბუნება. ა. — ჩრდილოეთ პოლუსის მიმდებარე ნაწილი დედამიწისა, სამხრ-იდან შემოფარგლულია ჩ. გ. 66° 33′ მდებარე ჩრდილოეთის პოლარული წრით, რ-ის ფარგლებში პოლარული დღისა და პოლარული ღამის მოვლენებია გავრცელებული.

ბუნების თავისებურებანია: დაბალი რადიაციული ბალანსი, უარყოფითი საშ. წლიური ტემპ-რის პირობებში ზაფხულის თვეების საშ. ტემპ-რა 0° C-მდე, წლის უმეტესი ხნის განმავლობაში მყარი ნალექები, მთელი წლის განმავლობაში ხმელეთზე ყინული მყინვარების სახით, მიწისქვეშა ყინული, მრავალწლიანი მზრალობა, ხმელეთის უტყეობა, საზღვაო აკვატორიების ყინულიანობა. ყოველივე ამის გამო ა. გამოიყოფა განსაკუთრებულ ლანდშაფტურ-გეოგრ. არედ, რ-ის საზღვარი ჩვეულებრივ ტუნდრის ზონის სამხრ-ით გაჰყავთ, იგი ყველაზე თბილი თვეების — ივლ. და აგვ. 10°C (ხმელეთზე) და 5°C (ზღვაზე) იზოთერმებს უახლოვდება. ზოგან ეს საზღვარი პოლარული წრის ჩრდ-ით გადის, ზოგან — სამხრ-ით. ამ ფარგლებში ა-ის ფართ. (წყლის ზედაპირიანად) 27 მლნ. *კმ*², აქედან 10 მლნ. *კმ*²-მდე ხმელეთს უჭირავს. ა-ის ხმელეთი მოიცავს სსრ კავშირის (მურმანსკის, არხანგელსკის, ტიუმენის, მაგადანის ოლქებს, კრასნოიარსკის მხარის, იაკუტიის ასსრ ჩრდ. რ-ნებს), კანადის (იუკონი, ჩრდ.-დას. ტერიტ., კვებეკი, ნიუფაუნდლენდი) ტერიტ. ნაწილს, აგრეთვე აშშ-ის (ჩრდ. ალასკა), დანიის (გრენლანდია) და ნორვ. (შპიცბერგენი) სამფლობელოებს. ბუნებრივ თავისებურებათა მიხედვით, ა-ის კ-ების უმეტესი (ჩრდ.) ნაწილი *არქტიკულ უდაბნოთა ზონას* განეკუთვნება, ხოლო მისი კონტინენტური ნაწილი და კუნძულების სამხრ. მხარე — *ტუნდრის ზონას*.


არქიტრავი დორიული ორდერისა.

რ ე ლ ი ე ფ ი. ა-ის კონტინენტური ნაწილის ზედაპირს ქმნიან უმთავრესად ვაკე-დაბლობები: აღმ. ევრ. ვაკის, დას. ციმბირის, ჩრდ. ციმბირის, იანა-ინდიგირკის, კოლიმის და სხვ. დაბლობების განაპირა ნაწილები. არის მთებიც, მ. შ. ბირანგა (სიმაღლე 1146 *მ*-მდე) ტაიმირის ნ.-კ-ზე, ვერხოიანსკის ქედის ჩრდ. ნაწილი, ჩუკოტის ნ.-კ. მთები. ჩრდ. ამერ. კონტინენტურ ნაწილში საკმაოდ დიდი ფართ. უჭირავს გორაკ-ბორცვიან ზეგნებს (არქტიკული პლატო და სხვ.). ა-ის თითქმის ყველა კუნძული კონტინენტური წარმოშობისაა და, გრენლანდიის გარდა, კონტინენტური მეჩეჩის ფარგლებში მდებარეობს, მათი ზედაპირი უმთავრესად დაბლობი და დაბალმთიანია. მაღალი მთებია გრენლანდიის აღმ. ნაწილში (მ. გუნბიერნი, 3700 *მ*, ა-ის უმაღლესი წერტილი), ბაფინის მიწაზე (2591 *მ*), კ. ელსმირზე (2926 *მ*).

ა-ის დიდი ნაწილი (13 მლნ. *კმ*²-მდე) უკავია ჩრდ. ყინ. ოკეანეს. აქ განვითარებულია შელფი (საშ. სიღრმე 200 *მ*-მდე) განაპირა ზღვებით (ბარენცის, თეთრი, კარის, ლაპტევების, აღმ. ციმბირისა და ჩუკოტის), რ-თა ფსკერი ხმელეთის ბაქნური სტრუქტურების წყალქვეშა გაგრძელებაა. გარდამავალი ზონა წარმოდგენილია 180 — 3000 *მ* სიღრმის კონტინენტური კალთით. ოკეანის ცენტრ. ნაწილი — *არქტიკული აუზი* — ღრმაწყლიანი ქვაბულების (ნანსენის ქვაბული, 5449 *მ*) და წყალქვეშა ქედების (მ. შ. მნიშვნელოვანია ლომონოსოვისა და მენდელეევის) მხარეა.

გ ე ო ლ ო გ ი უ რ ი ა გ ე ბ უ ლ ე ბ ა. ა-ის ძირითადი გეოლ. სტრუქტურები ძვ. კრისტ. ბაქნებისა და ფარების

ფარგლებშია განლაგებული. გავრცელებულია ქვედაპალეოზოური (ჩრდ.-აღმ. აზიის ნაწილი, შპიცბერგენი, ჩრდ. და ჩრდ.-აღმ. გრენლანდია, ჩრდ. კანადის არქტიკული არქიპელაგი), ზედაპალეოზოური (ჩრდ. ურალი, ტაიმირის ნ.-კ., ჩრდილოეთის მიწა), მეზოზოურ-ალპური (ჩრდ.-აღმ. აზია, ალასკა) ნაოჭა სტრუქტურები; შუა პალეოგენ-ნეოგენამდე ა-ის დიდი ნაწილი ხმელეთს წარმოადგენდა, ჰავა თბილი და ნოტიო იყო, შემდეგ ხმელეთი დაიძირა, რამაც განსაზღვრა ჩრდ. ყინულოვანი ოკეანის კონტურები. ამასთან ერთად დაიწყო წყალქვეშა ქედებისა და ზღურბლების, აგრეთვე ა-ის ხმელეთის ცალკეული მონაკვეთების აზევება, განსაკუთრებით ჩრდ.-აღმ. აზიაში, ტაიმირზე, ჩრდ. ურალზე, გრენლანდიასა და სხვ., რამაც განაპირობა მთიანი რელიეფის ჩამოყალიბება. აზევება ახლაც გრძელდება. შეინიშნება 6—8 ბალის სიძლიერის მიწისძვრები და ზღვისძვრები. ანთროპოგენულ პერიოდში აცივების შედეგად დაიწყო გამყინვარება, რ-იც ა-ის ფარგლებს გარეთაც გავრცელდა.

**ჰავა.** ა-ში ჩრდ. ნახევარსფეროს პოლარული ჰავაა, რ-ის ფორმირება ხდება ზაფხულის თვეებში მიღებული მზის რადიაციით და ყინულების გამაცივებელი ზეგავლენით. იანვ. საშ. ტემპ-რა —2, —4°C-იდან ატლანტიკის სამხრ.-დას. ნაწილში, — 15, —25°C-მდეა ბარენცის ზღ. ჩრდ. და აღმ. ნაწილში, გრენლანდიის ზღ. დას. ნაწილში, ბაფინის და ჩუკოტის ზღვებში; —32, —36°C-იდან ა-ის ციმბირის რ-ნში, კანადის ჩრდ. ნაწილში, —45,—50° C-მდე გრენლანდიის ცენტრ. ნაწილში. მინ. ტემპ-რა ზოგჯერ —55,—60°C-მდე ეცემა, ციკლონების შეჭრის დროს ტემპ-რა —2, —10°C-მდე მატულობს. ზედაპირის ძლიერი გადაცივების შედეგად ამ რ-ნში ხშირია ჰაერის ტემპ-რის ინვერსიები. ჰაერის აბსოლ. ტენიანობა დაბალია, შეფარდებითი — მაღალი (80—90%). ევრ. სექტორში ნალექები მცირეა, 75—100 *მმ* წელიწადში, სამხრ. განაპირა მხარეში — 300—400 *მმ,* უმთავრესად თოვლის სახით. ხშირია ღრუბლიანობა და ქარბუქი. ივლ. საშ. ტემპ-რა არქტიკულ აუზში 0-იდან —1°C-მდე, ზღვის ნაპირებთან 2-იდან — 3°C-მდე, კონტინენტურ რ-ნებში 6-იდან 10°C-მდე. გრენლანდიის ცენტრ. ნაწილში ივლ საშ. ტემპ-რა — 10,—12°C, მაქს. ტემპ-რა არქტიკულ აუზში სანაპიროზე მატულობს 4—5°-იდან 20—25°C-მდე, ზღვისგან მოშორებით კი 30°C-მდე. სუსხი ზოგჯერ ზაფხულშიაც იცის. სამხრ. რ-ნებში ტემპ-რა ზოგჯერ —2, — 4°C-მდე ეცემა, არქტიკულ აუზში —5, —7°C-მდე.

**ზღვის ყინულები და მყინვარები.** ა-ის კუნძულების ზედაპირის დიდი ნაწილი დაფარულია მყინვარებით, მათი საერთო ფართ. 2 მლნ. *კმ*²-ს აღემატება (დაახლ. 1800 ათ. *კმ*² გრენლანდიაში, 152 ათ. *კმ*² კანადის არქტიკულ არქიპელაგზე და 56 ათ. *კმ*² ა-ის საბჭ. ნაწილში). გამყინვარების ძირითადი ფორმებია გრენლანდიის მყინვარული ფარი (სისქე 3400 *მ*-მდე), მყინვარული გუმბათები, ხეობის, მთისპირა და შელფური მყინვარები. გვხვდება აისბერგები და ყინულის კუნძულები, რ-ებიც ა-ის ზღვებში ნაოსნობას აძნელებენ. ნაოსნობა, ჩვეულებრივ, ზაფხულის თვეებშია, ისიც მხოლოდ ყინულმჭრელების თანხლებით.

**მდინარეები და ტბები.** ა-ის კონტინენტურ ნაწილშია ევრაზიისა და ჩრდ. ამერ. მრავალი მდინარის ქვემო დინება, შესართავი. ეს მდ-ებია: პეჩორა, ობი, ენისეი, პიასინა, ხატანგა, ანაბარი, ლენა, იანა, ინდიგირკა, კოლიმა, კოლვილი, მაკენზი და სხვ., რ-თა ზეგავლენით ახლომდებარე რ-ნების ჰავა შედარებით რბილია. ტუნდრის ზონაში მრავალი ტბაა, მ. შ. უდიდესია ტაიმირის (ტაიმირის ნ.-კ-ზე).

**მცენარეულობა და ცხოველთა სამყარო.** ა-ის ფლორა სახეობათა შემადგენლობით ღარიბია. მცენარეული საფარი მეჩხერია, განსაკუთრებით ჩრდ. ნაწილში, სადაც მღიერებია გაბატონებული. ტუნდრის ზონაში ჭარბობს ხავსების, მღიერების, ბალახებისა და ბუჩქნარების ორ- ან სამიარუსიანი თანასაზოგადოება. ზღვებში გავრცელებულია მცენარეული და ცხოველური პლანქტონი. ა-ის მკვიდრი ცხოველებია მსხვილი ძუძუმწოვრები, ხმელეთზე — თეთრი დათვი, ზღვაში — მორჟი და სელაპი; ფრინველებიდან სუსხური, იხვი, თეთრი გნოლი და სხვ. თევზის სარეწებია ჩრდ. ყინულოვანი ოკეანის ატლანტისპირა ნაწილში. აქ დიდი რაოდენობით იყრის თავს ქაშაყი, ვირთევზა, ზღვის ქორჭილა და სხვ. ა-ში სულ არ არის ქვეწარმავლები და ამფიბიები (იხ. აგრეთვე *არქტიკული ოლქი, არქტიკული ქვეოლქი*).

**საერთაშორისო-სამართლებრივი რეჟიმი.** ა. დაყოფილია იმ 5 სახელმწიფოს (სსრკ, აშშ, კანადა, ნორვეგია, დანია) პოლარულ სექტორებად, რ-ებიც ესაზღვრებიან ჩრდ. ყინულოვან ოკეანეს. თითოეული სექტორის წვერს ჩრდ. პოლუსი წარმოადგენს; ფუძეს — სახელმწიფოს ჩრდ. საზღვარი, გვერდებს — მერიდიანები, რ-ებიც ამ საზღვრის უკიდურეს აღმ. და დას. წერტილებზე გადის. სექტორზე, მასში მოქცეული კუნძულების, ყინულის ველებისა და წყლების ჩათვლით, ვრცელდება მხოლოდ შესაბამისი სახელმწ. სუვერენიტეტი. სექტორების სისტემა იმის შედეგად ჩამოყალიბდა, რომ ამ სახელმწიფოებმა აღიარეს ერთმანეთის პრიორიტეტი ა-ის სხვადასხვა რ-ნის გამოკვლევაათვისებაში, თანდათანობით გამიჯნეს ა-ში თავთავიანთი ინტერესების სფეროები და საკანონმდებლო წესით განამტკიცეს ეს გამიჯვნა, რამაც საყოველთაო საერთაშ. აღიარება მოიპოვა.

სსრკ ცაკის პრეზიდიუმის 1926 წ. 15 აპრ. დადგენილებით საბჭ. პოლარული სექტორის გვერდითი საზღვრებია ა. გ. 32°4′35″ და დ. გ. 68°49′30″. გამონაკლისია შპიცბერგენის არქიპელაგი, რ-იც ადრე დადებული ხელშეკრულებით სსრკ-ის მიერ აღიარებული იყო უცხო სახელმწიფოს ტერიტორიად.

**გამოკვლევის ისტორია.** X ს-ში ნორმანებმა აღმოაჩინეს გრენლანდია. XII ს-ში ა-ის ევრ. და დას. აზიური ნაწილების ათვისება დაიწყეს რუსებმა.

1648 ს. დეჟნიოვმა აღმოაჩინა სრუტე აზიისა და ამერ. კონტინენტებს შორის. XVIII ს. რუსმა მკვლევრებმა (ხ. და დ. ლაპტევები, ს. მალიგინი, ს. ჩელიუსკინი და სხვ.) მოაწყვეს ჩრდილოეთის დიდი ექსპედიცია, გამოიკვლიეს და რუკაზე აღნიშნეს აზიის თითქმის მთელი ჩრდ. სანაპირო. მ. ლომონოსოვის ინიციატივით ცენტრ. ა-ში გაიგზავნა ვ. ჩიჩაგოვის ექსპედიცია. XIX ს. და XX ს. დასაწყისში მნიშვნელოვანი აღმოჩენები მოახდინეს და კვლევა-ძიება ჩაატარეს რუს. და უცხოურმა ექსპედიციებმა თ. ლიტკეს, პ. ანჟუს, ფ. ვრანგელის, ვ. რუსანოვის, გ. სედოვის, ფ. ნანსენის, ჯონ როსის, ჯეიმზ როსის და სხვათა ხელმძღვანელობითა და მონაწილეობით. ჩრდ. პოლუსს პირველმა მიაღწია 1909 წ. 6 აპრ. ამერიკელმა რ. პირიმ. რუსმა და შვედმა მკვლევრებმა (ბ. ვილკიცკი, ა. ნორდენშელდი) დაამტკიცეს ჩრდ. საზღვ. გზის გამოყენების შესაძლებლობა და მიზანშეწონილობა. 1918—20 ნორვ. ამუნდსენმა ჩრდ-იდან შემოუარა ევრაზიას. 1914 დაკარგულ ექსპედიციათა (სედოვის, ბრუსილოვის, რუსანოვის) მოსაძებნად პირველად ა-ში გაფრინდა რუსი სამხ. მფრინავი ი. ნაგურსკი.

ახალი ეპოქა ა-ის ათვისებისა და შესწავლის საქმეში ოქტ. რევ. შემდეგ დაიწყო. საბჭ. ა-ის ათვისებაში დიდი როლი ენიჭება ჩრდ. საზღვ. გზას. 1932 ო. შმიდტის ექსპედიციამ გაიარა ჩრდ. საზღვ. გზა ერთ სანავიგაციო პერიოდში. 1937 პოლუსის რ-ნში ი. პაპანინის ხელმძღვანელობით შეიქმნა პირველი მოდრეიფე სადგ. „ჩრდილო პოლუსი—I". იმავე წელს ვ. ჩკალოვმა, გ. ბაიდუკოვმა და ა. ბელიაკოვმა მოაწყვეს პირველი ტრანსარქტიკული გადაფრენა მარშრუტით: მოსკოვი — ჩრდ. პოლუსი — აშშ. 1950 შეიქმნა მეორე მოდრეიფე სადგური, შეიქმნა აგრეთვე მოდრეიფე რადიომეტეოროლ. სადგურთა ფართო ქსელი.

II მსოფლიო ომის შემდეგ ა-ის ათვისებაში აქტიურად ჩაებნენ კანადა და აშშ. 1944 კანადელმა გ. ლარსენმა პირველმა გაიარა ნავით ჩრდ.-დას. გასასვლელი ერთ სანავიგაციო პერიოდში. 1951 აშშ-მა ა-ის აუზში მოაწყო საჰაერო ექსპედიცია და მოდრეიფე სადგურები.

**მოსახლეობა.** ა. ნაკლებად დასახლებულია, მოსახლ. საშ. სიმჭიდროვე 1 *კმ*²-ზე ა-ის საბჭ. ნაწილში 0,1—0,2 კაცია. ცხოვრობენ ნენები, დოლგანები, ევენკები, ჩუქჩები, იაკუტები, აგრეთვე რუსები, უკრაინელები და სხვ. მეურნ. ტრად. დარგებიდან განვითარებულია მეირმეობა, მონადირეობა, თევზჭერა. მოსახლ. ჩაბმულია სამთომოპოვებითსა და დამუშავებითს მრეწველობაში, მთავარი ქალაქებია მურმანსკი (გაუყინავი ნავსადგური), ნორილსკი, ვორკუტა, სალეხარდი, იგარკა, დიქსონი, ტიქსი და სხვ.

ა-ის საზღვარგარეთულ ნაწილში მოსახლ. საშუალო სიმჭიდროვეა 0,03 კაცი 1 *კმ*²-ზე. მკვიდრი მოსახლ. ესკიმოსებია. ამერიკელები, ევროპელები ძირითადად სამთო-სამრეწვ. პუნქტებსა და სამხ. ბაზებში ცხოვრობენ. მთავარი დასახლ. პუნქტებია ბაროუ (აშშ), ინუვიკი (კანადა), თულე (გრენლანდია) და სხვ.

**მეურნეობა.** ა-ის საბჭ. ნაწილის ხალხები ოქტ. რევ-მდე განვითარების დაბალ საფეხურზე იდგნენ. საბჭ. ხელისუფლების წლებში გაიზარდა ა-ის მნიშვნელობა ქვეყნის მეურნეობაში. ა-ში აღმოჩენილია აპატიტის მსოფლიოში უდიდესი საბადო (კოლის ნ.-კ.), სპილენძ-ნიკლის (ნორილსკის სამთო-მეტალ. კომბინატი), ქვანახშირის (ცენტრი ვორკუტა) და ნავთობის საბადოები. აღმოჩენილია აგრეთვე კალის, ოქროს, ვოლფრამის, ვერცხლისწყლის და სხვ. საბადოები. განვითარდა ტრანსპორტი. ჩრდ. საზღვ. გზამ დააკავშირა ევროპისა და შორეული აღმოსავლეთის საბჭ. ნავსადგურები. ქალაქების ირგვლივ შექმნილია პოლარული მიწათმოქმედების კერები.

კანადასა და ალასკაზე აღმოჩენილია ნავთობი, ოქრო, სპილენძი, რკინის მადანი. თულეში შექმნილია აშშ-ის სამხ.-საჰაერო ბაზა.

*ლიტ.*: Визе В. Ю., Моря Советской Арктики. Очерки по истории исследования, [3 изд.], М.—Л., 1948; Горбацкий Г. В., Северная полярная область, Л., 1964; მისივე, Физико-географическое районирование Арктики, ч. 1, Л., 1967; Зубов Н. Н., В центре Арктики. Очерки по истории исследования и физической географии Центральной Арктики, М.—Л., 1948; История открытия и освоения Северного морского пути, т. 1—3, М.—Л., 1956—62; Советская Арктика (моря и острова Северного Ледовитого океана), М., 1970.

რუკა — იხ. ჩანართი, გვ. 529.

**არქტიკის ანტიციკლონი,** **არქტიკის მაქსიმუმი,** მაღალი ატმოსფერული წნევის არე არქტიკაში. აღინიშნება წნევის განაწილების მრავალწლიურ საშუალო რუკებზე. გამოსახავს ამ რ-ნში ანტიციკლონის ერთგვარ სიჭარბეს ციკლონებთან შედარებით. ძვ. შეხედულებები არქტიკაში მაღალი წნევის რეჟიმის

მდგრადობის შესახებ მცდარი იყო. ა. ა. უკვე 3—4 *კმ* სიმაღლეზე გადადის პოლუსის ახლო დეპრესიაში (დაბალი წნევის არე), რაც ზედა ტროპოსფეროში მთელ ნახევარსფეროზე ჰაერის მასების დას-ით გადაადგილებას განაპირობებს. ზოგ შემთხვევაში არქტიკაში ანტიციკლონები შეიძლება უფრო მეტი ვერტ. სიმაღლისა იყოს და მთელ ტროპოსფეროზე ვრცელდებოდეს. იხ. აგრეთვე *ატმოსფეროს მოქმედების ცენტრები.*

**არქტიკულ-ალპური მცენარეები,** არქტიკული მთის მცენარეები, მცენარეების ბოტან.-გეოგრ. ჯგუფი, რ-იც გავრცელებულია, ერთი მხრით, ევრაზიისა და ჩრდ. ამერ. არქტიკულ ნაწილში, მეორე მხრით — უფრო სამხრ-ით მდებარე მთების ალპ. ზონაში. გენეზისურად ა.-ა. მ. ორნაირია: მცენარე ან არქტიკული წარმოშობისაა და შემდგომი მიგრაციით გავრცელებულია სამხრ. მთებში (მაგ., ქონდარა ბაია — Ranunculus pygmaeus — გვხვდება ევრაზიულ არქტიკაში და ამავე დროს კარპატებსა და შვეიცარიის ალპებში), ან მისი წარმოშობის კერა სამხრ. მთებშია, ხოლო თანამედროვე არეალი — არქტიკაში (მაგ., ფხიჯა — Saxifraga oppositifolia — გვხვდება როგორც ჰიმალაისა და შუა აზიის მთებში, ისე ევრაზიისა და ჩრდ. ამერ. არქტიკაში). საქართვ. მცენარეებიდან არქტიკულ-ალპ. გავრცელებისაა ალპური მაჟარა (Thalictrum alpinum), საგვიანო ლოიდია (Lloydia serotina) და სხვ. არქტიკულსა და ალპ. ფლორას შორის ბევრია მონათესავე, ე. წ. *ვიკარული სახეობები,* რაც აგრეთვე მათი ისტ. კავშირის მაჩვენებელია.

*მ. სახოკია.*

**არქტიკული აუზი,** ცენტრალური არქტიკული აუზი, პოლარული აუზი, ჩრდ. ყინულოვანი ოკეანის ღრმაწყლიანი აუზი. სამხრ-იდან შემოსაზღვრულია ევრაზიისა და ჩრდ. ამერ. კონტინენტური მეჩეჩით. ფართ. დაახლ. 5,3 მლნ. *კმ*$^2$. წყალქვეშა ქედებითა (გაკელის — მინ. სიღრმე 400 *მ*, ლომონოსოვის — 954 *მ*, მენდელეევის) და შემაღლებებით (ალფისა და ჩუკოტის) დაყოფილია ნანსენის (მაქს. სიღრმე 5449 *მ*), ამუნდსენის (4321 *მ*), მაკაროვის (3940 *მ*), წყალქვეშელთა (3285 *მ*), ტოლის (2780 *მ*), კანადის (3838 *მ*) და „ჩრდილო პოლუსის" (2288 *მ*) ქვაბულებად. ფსკერი დაფარულია 0,5—2,5 *კმ* სისქის ლამით. ჰავა მკაცრია. იანვ. საშ. ტემპ-რა —30°-იდან —34°C-მდე, ივლ. — დაახლ. 0°C. ა. ა. მთელი წლის განმავლობაში დაფარულია მოდრეიფე ყინულებით, მათი მოძრაობის საშ. სიჩქარე დღე-ღამეში 2—4 *კმ*. ზედაპირზე წყლის ტემპ-რა დაახლ. —1,8°C; მარილიანობა 30—32‰-მდე. 150—200 *მ*-იდან 800 *მ* სიღრმეზე ა. ა-ში გავრცელებულია ატლანტისა და წყნარი ოკეანეებიდან შემოსული შედარებით თბილი (0°, 1°C) და უფრო მარილიანი (34‰) წყალი. 800 *მ* ქვემოთ წყლის ტემპ-რა —1°C. მარილიანობა 34,5‰-ზე მეტია. ა. ა-ში ბინადრობს თეთრი დათვი, სელაპი, მორჟი. ცნობილია ა. ა-ის წყლების 70 სახეობის ფიტოპლანქტონი და 80-მდე სახეობის ზოოპლანქტონი.

**არქტიკული ინსტიტუტის კუნძულები,** კუნძულთა ჯგუფი (4 კუნძული და რამდენიმე ქვიშიანი ცელა) კარის ზღვაში, ტაიმირის ნ.-კ. დას-ით 140 *კმ*-ზე. ზ. დ. 50 *მ*. აგებულია მეოთხეული ასაკის ზღვიური და მყინვარული ნალექებით. ჭარბობს არქტიკული ტუნდრა. აღმოაჩინა საბჭ. ექსპედიციამ 1932—33. სახელი ეწოდა არქტიკული სამეცნ.-კვლ. ინ-ტის (ამჟამად არქტიკის და ანტარქტიკის სამეცნ.-კვლ. ინ-ტი) პატივსაცემად.

**არქტიკული ოლქი,** ზღვის ერთ-ერთი ზოოგეოგრაფიული ოლქი. ა. ო-სა და *ბორეალურ ოლქს* შორის საზღვარი ატლანტის ოკ. მხრიდან გადის ლაბრადორიდან გრენლანდიის სამხრ. კიდემდე და შემდეგ კოლის ნ.-კ-მდე, წყნარ ოკეანეში კი — ბერინგის სრუტის მიდამოში. ა. ო-ის ფაუნა მრავალფეროვანია, შეიცავს 3000-ზე მეტ სახეობას. მ. შ. აღსანიშნავია ფსკერის ფორამინიფერები (200-ზე მეტი სახეობა), ღრუბლები (150-მდე სახეობა), ჰიდროიდული პოლიპები და მედუზები (100-ზე მეტი სახეობა), მრავალჯაგრიანი ჭიები (300-მდე სახეობა), ხავსელები (300-მდე სახეობა), კიბოსნაირებიდან — ნიჩაბფეხიანები (100-მდე სახეობა), ტოლფეხიანები და ამფიპოდები (500-მდე სახეობა), მოლუსკები (300-მდე სახეობა), კანეკლიანები (80-მდე სახეობა). თევზებიდან ა. ო-თვის ყველაზე დამახასიათებელია ორაგულისებრნი, სიგისებრნი, ვირთევზასებრთა ზოგი წარმომადგენელი, კამბალისებრნი, აგრეთვე ფსკერის პატარა თევზები — ლიპარისები, ლიკოდები და სხვ. ა. ო-ში ბევრია ძუძუმწოვრებიც. ფარფლფეხიანებიდან საყურადღებოა გრენლანდიის ჩვეულებრივი და ქოჩორა სელაპები, მორჟი ანუ ლომვეშაპი, რ-ებსაც სარეწაო მნიშვნელობა აქვთ. ვეშაპებიდან აღსანიშნავია გრენლანდიური ვეშაპი, რ-ის სიგრძე 24 *მ*, ხოლო წონა 100 *ტ*-ს აღწევს. ფართოდაა გავრცელებული მარტოკბილა ანუ ნარვალი, თეთრი დელფინი. ა. ო-ის ყინულებში მრავალგან გვხვდება *თეთრი დათვი,* ალაგ-ალაგ *ყარსაღიც*. სანაპირო ზონაში მრავლად ბუდობენ ნაირგვარი ფრინველები, რ-ებიც ქმნიან „*ფრინველთა ბაზრებს*". მ. შ. არიან ბატასინები, ალკები, კაირები, თოლიები და სხვ. ა. ო-ის ფაუნის მეცნ. კვლევა დაიწყო აკად. კ. *ბერმა* 1887, ხოლო მისი შესწავლის საქმე გაღრმავდა საბჭოთა პერიოდში.

ილუსტრაცია — იხ. ჩანართი, გვ. 321.

**არქტიკული სარტყელი,** გეოგრაფიული სარტყელი ჩრდ. ნახევარსფეროში. მოიცავს *არქტიკის* დიდ ნაწილს. საზღვარი გადის ყველაზე თბილი თვის 5°C იზოთერმაზე. დამახასიათებელია რადიაციული ბალანსის დაბალი ან უარყოფითი მაჩვენებლები, მდგრადი ყინულის საფარი, ოკეანის ზედაპირზე წყლის ცივი მასები. ა. ს. მოიცავს *არქტიკულ უდაბნოთა ზონას*. აქ წლის განმავლობაში ყალიბდება ცივი არქტიკული ჰაერის მასები, რასაც მნიშვნელობა აქვს ევრაზიისა და ჩრდ. ამერ. კლიმ. ფორმირებისათვის.

**არქტიკული ქვეოლქი,** ჰოლარქტიკული ოლქის ერთ-ერთი ფიტოგეოგრაფიული ქვეოლქი. უკავია ევრ., აზიისა და ჩრდ. ამერ. ტუნდრის ზონა, აგრეთვე უკიდურესი არქტიკის ყველა კუნძული. ძირითადი მცენარეულობა ტუნდრაა, რ-ის ფონზე ალაგ-ალაგ ჭაობები და მდელოებია, სამხრ. მიჯნაზე კი — ტყე-ტუნდრა. ა. ქ-ის ფლორა ძირითადად ხავსებითა და მღიერებით არის წარმოდგენილი; ტყე სრულებით არ არის, ბუჩქებისა და ბალახების მხოლოდ 500 სახეობაა ცნობილი. ა. ქ-ის ფლორა იყოფა შემდეგ ჯგუფებად: 1. საკუთრივ არქტიკული — უძველესი (ეოარქტიკული) წარმოშობის მცენარეები, მეტწილად ენდემები (Dupontia, დიაპენსიის ორი სახეობა, კასიოპა, ქუდანას ზოგიერთი სახეობა და სხვ.), 2. არქტიკულ-ალპური — გავრცელებულია ევრაზიის მაღალ მთებში (დრიადი, ფხიჯა, ნაღველა და სხვ.). 3. ჰიპოარქტიკული — არქტიკის გარდა იზრდება ტყე-ტუნდრაში და ტაიგის მოსაზღვრე რ-ნებში (ქონდარა არყი, არქტიკული ტირიფები, წყლის იელი, კეწერა და სხვ.). 4. ბორეალური — წიწვოვანი ტყის (ტაიგის) მცენარეები, რ-იც შეჭრილია არქტიკაში (შავი და წითელი მოცვი და სხვ.). 5. არქტიკულ-სტეპური — მაღალმთის სტეპების (ტრამალების) მცენარეები, რ-ებიც მიგრაციის შედეგად არქტიკაში მოხვედრილან (Cerastium maximum, ოქსიტროპისი და სხვ.). 6. ზღვისპირული ჰალოფიტები — ზღვის დამლაშებული სანაპიროების მცენარეები (ზოგიერთი ისლი, ჰონკენია და სხვ.). ა. ქ-ის მცენარეთა დიდი ნაწილი ირგვლივპოლარული გავრცელებისაა. სახეობათა რიცხვი კანონზომიერად კლებულობს, ერთი მხრით, სამხრ-იდან ჩრდ-კენ (თუ დიდი მიწის ტუნდრაში 340-ზე მეტი სახეობაა, ახალ მიწაზე 200-მდეა, ფრანც-იოსების მიწაზე კი 40-მდე), ხოლო მეორე მხრით, მათი გავრცელების ცენტრიდან (ტაიმირი და იაკუტიის კ-ები) დას. და აღმ. მიმართულებით.

ა. ქ-ის ფლორა მთელ რიგ სამეურნეო მნიშვნელობის სახეობებს მოიცავს; ხავსიან-მღიერიანი ტუნდრა ჩრდ. ირმის ძირითადი საძოვარია. ამ მხრივ განსაკუთრებით მნიშვნელოვანია ირმის მღიერი — იაგელი (Cladonia rangiferina). საჭმელად იხმარება მოცვი, მიწამაყვალა, ჟოლო და სხვ. სამკურნალოა არქტიკული პირშუშხა (*სკორბუტის* წინააღმდეგ). ბუჩქებს ადგილ. მოსახლ. შეშად იყენებს.

*ლიტ.*: Г о р о д к о в Б. Н., Растительность тундровой зоны СССР, М.—Л., 1935; П а в л о в Н. В., Ботаническая география СССР, А.-А., 1948; Т о л м а ч е в А. И., Арктическая флора СССР, в. 1—2, М.—Л., 1960—64.

**არქტიკული ჰავა,** იხ. სტ-ები *კლიმატი, არქტიკა.*

**არქტიკულ უდაბნოთა ზონა,** დედამიწის ზედაპირის უკიდურესი ჩრდ. ბუნებრივი ზონა არქტიკაში, *არქტიკული სარტყლის* ფარგლებში. უწოდებენ ყინულოვან ზონასაც. წარმოიშვა მკაცრი ჰავის პირობებში, მოიცავს ტუნდრის ზონის ჩრდ-ით მდებარე არქტიკულ კუნძულებს (გრენლანდიის და კანადის არქტიკული არქიპელაგის ჩრდ. ნაწილი, ფრანც-იოსების მიწა, შპიცბერგენის კ-ები, ახალი მიწის ჩრდ. ნაწილი, ჩრდილოეთის მიწა, დელონგის კ-ები და სხვ.). ზონის ატლანტისპირა უფრო ნოტიო სექტორში ვრცელი ყინულოვანი საფარია (საერთო ფართ. 2 მლნ. *კმ*$^2$-ზე მეტი), გაბატონებულია ყინულიან უდაბნოთა ლანდშაფტი. დანარჩენი ტერიტ. უმეტესად ქვიანი უდაბნოა. მიმდინარეობს სუსტი ბიოლ. და გეოქიმ., მაგრამ ინტენს. კრიოგენული პროცესები, ნიადაგი განუვითარებელია, მეტწილად პოლიგონალური, მცენარეული საფარი — ძალზე მეჩხერი.

დამახასიათებელია პოლარული დღეები და პოლარული ღამეები. რადიაციული ბალანსი უარყოფითია. ზაფხულში ყინულის ზედაპირზე ნადნობ წყალში წყალმცენარეები ვითარდებიან და წითლად ღებავენ თოვლს. ცხოველებიდან ბინადრობს უმთავრესად თეთრი დათვი, ჩრდ. ირემი, ყარსაღი, მგელი და სხვ. ხშირია ფრინველთა ბაზრები.

ა. უ. ზ. საკმაოდ მდიდარია სასარგებლო წიაღისეულით (რკინა, ქვანახშირი, ოქრო, ვერცხლი, ურანი და სხვ.).

**არქტოგეა** (Arctogea, ბერძნ. arktos — დათვი, აქ — ჩრდილოეთი და gaia — მიწა, ქვეყანა), ზოოგეოგრაფიაში მიღებული ერთ-ერთი ქვედანაყოფი, რ-იც მოიცავს ნეოარქტიკისა და პალეარქტიკის ოლქებს ანუ ჰოლარქტიკას. ა-ის გამოყოფა აღნიშნული ოლქების ცხოველთა სამყაროს წარმოშობის (ევოლ. განვითარების) ერთიანობას ემყარება. შდრ.: *ნეოგეა, ნოტოგეა* და *პალეოგეა.*

**არქტომესამეული ფლორა,** მესამეული პერიოდის ფლორა, რ-იც გავრცელებული იყო არქტიკის კ-ებიდან სუბტროპ. ტყეების საზღვრამდე ჩრდ. ამერ., აზიისა და ნაწილობრივ ჩრდ. ევრ. ტერიტორიაზე. ა. ფ-თვის, თანამედროვე ჩრდ. ნახევარსფეროს ზომიერი სარტყლის ტყეების ანალოგიურად, დამახასიათებელი იყო ფოთოლმცვივანი (მუხა, წიფელი,






არღავანი (Cercis siliquastrum): 1. ყვავილოვანი ტოტი; 2. ნაყოფიანი ტოტი.

ვერხვი და სხვ.), მარადმწვანე ფოთლოვანი (ევკალიპტი, ფიკუსი და სხვ.) და წიწვოვანი (ჭაობის კვიპაროსი, სეკვოია და სხვ.) ტყის სახეობები. ა. ფ-ს დასაბამი მისცა იმავე ტერიტორიაზე არსებულმა ზედა ცარცულმა ზომიერმა ფლორამ. ამჟამად ა. ფ-ის წარმომადგენლები გვხვდება იმ ფლორაში, რ-საც მეოთხეული გამყინვარება არ შეხებია: სამხრ.-აღმ. ჩინეთში, იაპონიაში, ჩრდ. ამერ. სამხრ.-აღმ. შტატებში, ნაკლებად ჩრდ. ამერ. სამხრ.-დას. შტატებში, კავკასიაში და სამხრ.-დას. ევროპაში. ტერმ. „ა. ფ." შემოიღო ო. ჰეერმა XIX ს. 70-იან წლებში, როდესაც მან არქტიკული ქვეყნების ფლორა შეისწავლა და მესამეულად დაათარიღა.

ა. ფ-ის შესწავლას დიდი მნიშვნელობა აქვს *პოლარქტიკული ოლქის* ფლორის წარმოშობისა, გავრცელების დასადგენად.

**არქტური,** α მენახირისა, ცის ჩრდილო ნახევარსფეროს ყველაზე ბრწყინვალე — 0,1 ვარსკვლავიერი სიდიდის, მოწითალო, გიგანტი ვარსკვლავი, რ-იც მოცულობით დაახლ. 15 ათ.ჯერ აღემატება მზეს. მზიდან დაშორებულია 10 პარსეკით ანუ 33 სინათლის წლით. მოჩანს ზამთარში, გაზაფხულზე და ზაფხულში საშ. განედებიდან.

**არღავანი,** იუდას ხე (Cercis siliquastrum), ფოთოლმცვივანი ხე ან ბუჩქი ცეზალპინიისებრთა ოჯახისა. სიმაღლე 7—8 *მ*-მდე, ქერქი მურა-ყავისფერი, ფოთლები — მომრგვალო-თირკმლისებრი, ძირში ღრმად გულისებრი, 8—10 *სმ* სიგრძე-სიგანისა. ახასიათებს *კაულიფლორია*. აპრილში, ფოთლის გამოტანამდე გამოაქვს მოვარდისფრო ყვავილი. 10—12 *სმ* სიგრძის პარკი სექტემბერში მწიფდება. გავრცელებულია მცირე აზიაში, სამხრ.-აღმ. ევროპასა და ხმელთაშუა ზღვის ქვეყნებში ქვა-ღორღიან და კირიან ნიადაგებზე. სსრკ-ში გვხვდება კავკასიაში, ყირიმსა და შუა აზიაში გაველურებული სახით. საქართველოში ხარობს მთის ქვედა სარტყელში აფხაზეთში, აჭარასა და ქართლ-კახეთში. იტანს ჰაერის სიმშრალეს, სითბომომთხოვნია, ნელა იზრდება, ეფექტური დეკორ. მცენარეა, მეტადრე ყვავილობის დროს. ა-ის მერქანს იყენებენ სადურგლო საქმეში.

*ვ. მირზაშვილი.*



არღანი.

**არღანი,** მექან. საკრავი, გადასატანი უკლავიშო ორგანის ნაირსახეობა; შეიქმნა ევროპაში XVIII ს-ში, საქართველოში გავრცელდა XIX ს. დასაწყისიდან, უმთავრესად ქალაქებში. ა. მოზრდილი ყუთია, შიგ ხმოვანი მილები, საბერველი და მუთაქისებრი ლილვაკებია ჩაწყობილი და თითო ლილვაკზე თითო მუს. პიესაა მოთავსებული. ლილვაკების ასამოძრავებელ საკრავს გვერდზე სატრიალებელი სახელური აქვს. აქვეა ლილვაკების გადამრთველი მექანიზმიც. ტრიალისას ლილვაკის ამობურცული ნაწილები სათანადო მილაკებში ჰაერს უშვებენ, რის მეოხებითაც ბგერები წარმოიშობა. რუსეთსა და ევრ. ზოგ ქვეყანაში ა-ს „შარმანკას" ან „კატარინკას" უწოდებენ. სახელწ. წარმოდგება ფრანგ. ხალხ. სიმღერისაგან „Charmant Catherine" („მშვენიერი კატარინა"), რ-იც პირველად ამ საკრავზე აჟღერდა. *შ. მშველიძე.*



არყა.

**არღუნი,** მდინარე ჩრდ. კავკასიაში, ჩაჩნეთ-ინგუშეთის ასსრ-ში, მდ. სუნჟის მარჯვ. შენაკადი. სიგრძე 148 *კმ*, აუზის ფართ. 3,4 ათ. *კმ*². იწყება საქ. სსრ-ში, პირიქითა ხევსურეთში, კავკასიონის მთავარი წყალგამყოფი ქედის ჩრდ. კალთაზე, დათვისჯვრის უღელტ. მახლობლად. ზემო დინებაში ა. მთის სწრაფი მდინარეა, შუაწელში ა-ის ხეობა განიერდება, ქვემო დინებაში ვაკეზე გამოდის. საზრდოობს თოვლის, წვიმისა და მიწისქვეშა წყლით, აგრეთვე მარადიული თოვლისა და მყინვარების წყლით. წყალდიდობა გაზაფხულზე იცის, წყალმცირობა — ზამთარში. მთავარი შენაკადებია ანდაქი (საქართვ. ფარგლებში) და შაროარღუნი.

*ი. აფხაზავა.*

**არღუნი,** ქალაქი ჩაჩნეთ-ინგუშეთის ასსრ-ში, მდ. არღუნის ნაპირზე (თერგის აუზი). რკინიგზის სადგ. გროზნი — მახაჩყალის ხაზზე. 18 ათ. მცხ. (1974). ხორცკომბინატი, შაქრის ქ-ნა, სახლთსაშენებლო კომბინატი, ავტოსარემონტო, რკინაბეტონის ნაწარმის ქ-ნა, კვების მრეწვ., მანქანათა წარმოება. თეცი.

**არღუნი,** სოფელი დუშეთის რ-ნში (ჭონქაძის სოფსაბჭო), მდ. დუშეთისხევის სათავეში, ალევის ქედის აღმ. კალთაზე. ზ. დ. 1200 *მ*, დუშეთიდან 7 *კმ*. მოსახლ. დასაქმებულია დუშეთის საბჭ. მეურნეობაში (მემინდვრეობა, მეცხოველეობა). რვაწლ. სკოლა, ბ-კა.

**არღუნია,** სოფელი აფხ. ასსრ გულრიფშის რ-ნში (ლათის სოფსაბჭო), მდ. არღუნის (კოდორის მარჯვ. შენაკადი) ნაპირზე. ზ. დ. 800 *მ*, რ. ც. მაჭარიდან 47 *კმ*. კამის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა), დაწყ. სკოლა, რვაწლ. სკოლა სოფ. ლათაში (2,5 *კმ*).

**არღუნ-ხანი,** ირანის მონღოლი გამგებელი (1284—91) ილხანთა ანუ ჰულაგუიანთა დინასტიისა. მის დროს ეწყობოდა მონღოლ ფეოდალთა შეთქმულებები და აჯანყებები ცენტრ. ხელისუფლების წინააღმდეგ. ერთ ასეთ შეთქმულებაში მონაწილეობდა ქართვ. მეფე *დემეტრე II თავდადებული,* რისთვისაც ის სიკვდილით დასაჯეს (1289). ა-ის დროს გრძელდებოდა დიპლ. ურთიერთობა დას. ევროპასთან მამლუქების წინააღმდეგ გაერთიანებული ძალებით ლაშქრობების ჩატარების მიზნით; გაფართოვდა ვაჭრობა გენუასთან. ა-მა რამდენიმე ქალაქი დააარსა.

*წყარო:* ჟამთააღმწერელი, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 2, თბ., 1959.

*ლიტ.:* ჯავახიშვილი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 3, თბ., 1966.

**არყა** (Lactarius piperatus), საჭმელი სოკო რძიანა სოკოების გვარისა. ქუდი 5—20 *სმ* დიამეტრისაა, ძაბრისებრი, თეთრი; ქვედა მხარეზე ვიწრო, მჭიდროდ განლაგებული ფირფიტებია. რბილობი ძალიან მწარე და ცხარეა, რის გამოც „სოკო-პიმპილასაც" უწოდებენ. გადატეხისას გამოყოფს თეთრ რძისმაგვარ სითხეს, რ-იც ჰაერზე მომწვანო-მოცისფრო ხდება. იზრდება ფოთლოვან ტყეებში, გვხვდება ზაფხულ-შემოდგომით. საჭმელად იხმარება ახალიცა და დამწნილებულიც.

*ი. ნახუცრიშვილი.*




მედვედევის არყი (Betula medwedewii): ა — ნაყოფიანი მჭადა ყვავილედები; ბ — სანაყოფე ქერქლი; გ — ნაყოფი.

**არყი,** არყის ხე (Betula), ფოთოლმცვივანი ხეებისა და ბუჩქების გვარი *არყისებრთა* ოჯახისა. ქერქი თეთრია ან ყომრალი. მორიგეობით განლაგებული მომრგვალო მარტივი ფოთლები კიდემთლიანია. ყვავილები შეკრებილია მჭადა ყვავილედებად. ნაყოფი ბრტყელი კაკალია, რ-საც ორი აპკისებრი ფრთა აქვს. მრავლდება თესლითა და ძირკვის ამონაყარით. ცნობილია 130-მდე პოლიმორფული სახეობა, რ-ებიც გვხვდება ჩრდ. ნახევარსფეროს ზომიერ და ცივ სარტყელში, აგრეთვე სუბტროპ. მთებში. სსრკ-ში 50-მდე სახეობაა, კავკასიასა და საქართველოში — 5. აჭარა-გურიაში მთის ზედა სარტყელსა და სუბალპ. ტანბრეცილ ტყეებში გვხვდება მედვედევის ა. (B. medwedewii); კოლხეთის ენდემი მეგრული ა. (B. megrelica) გავრცელებულია სამეგრელოსა და სვანეთის მთებში; რადეს ა. (B. raddeana) — კავკასიონის ჩრდ. კალთების ცენტრ. და აღმ. ნაწილში; ლიტვინოვის ა. (B. litwinowii) ყველაზე გავრცელებული სახეობაა, დიდი რაოდენობითაა კავკასიონისა და სამხრ. მთიანეთის კალთებზე, ხოლო მეჭეჭიანი ა. (B. verrucosa) კავკასიაში ყველგან გვხვდება. ა. სინათლის მოყვარული და ტენის მომთხოვნია. ზოგი სახეობა შედარებით მშრალ პირობებს ეგუება, სიცივისა და ყინვის ამტანია. ცოცხლობს 150 წელზე მეტს. ქმნის წმინდა კორომებს (*არყნარებს*) ან შერეულია სხვა მერქნიან მცენარეებთან. მერქანს იყენებენ საფანერო და საავეჯო წარმოებაში, მანქანათმშენებლობაში ზოგიერთი დეტალისათვის. ა-ის წვენი შეიცავს შაქარს და იყენებენ ბურახისა და სიროფის დასამზადებლად. კვირტები და ფოთლები იხმარება მედიცინაში. *ვ. მათიკაშვილი.*

**არყისებრნი** (Betulaceae), ერთსახლიანი, ორლებნიანი მცენარეების ოჯახი წიფლისნაირთა რიგისა. ფოთოლმცვივანი ხეებია, იშვიათად ბუჩქები. მორიგეობით განლაგებული ფოთლები მარტივია, ყუნწიანი, უფრო ხშირად დაკბილული, იშვიათად დანაკვთული. ერთსქესიანი ყვავილები შეკრებილია მჭადა ან თავთავისებრ რთულ ყვავილედებად. მამრობითი ყვავილების ყვავილსაფარი მარტივია, თხელი. მდედრობითი ყვავილები უყვავილსაფროა. ნაყოფი კაკალია, ზოგჯერ აპკისებრ ფრთიანათი აღჭურვილი. ა-თა ოჯახს განეკუთვნება *არყისა* და *მურყნის* გვარები. ცნობილია დაახლ. 200 სახეობა, რ-იც ძირითადად გავრცელებულია ჩრდ. ნახევარსფეროს ზომიერ სარტყელში — აზიაში, ევროპაში, ჩრდ. და სამხრ. ამერიკაში, ზოგიერთი სახეობა ჩრდ-ით ტუნდრამდე აღწევს. სსრკ-ში იზრდება 60-მდე სახეობა, კავკასიასა და საქართველოში კი — 9, მათგან 5 სახეობის არყი და 4 სახეობის მურყანი. ა. ტყის შემქმნელი ხეებია და აქვთ დიდი სატყეო სამეურნეო მნიშვნელობა. ა-თა მერქანსა და ქერქს იყენებენ მრეწველობაში. ზოგიერთი სახეობა დეკორატიულია.

**არყის სოკო** (Polyporus betulinus), სახეობა *აბედა სოკოების* ოჯახისა. იზრდება მხოლოდ არყზე. ნაყოფსხეული ერთწლიანია, ბალიშის ან ცხენის ფლოქვის ფორმა აქვს, ზოგჯერ ცილინდრს ან ზარს წააგავს. გამხმარი რბილობი კორპის კონსისტენციისაა. ძველად საქართველოში მისგან სათამაშო ბურთებს თლიდნენ (ილუსტრაცია იხ. სტ. *სოკოები*).

*ი. ნახუცრიშვილი.*

**არყისციხე,** ისტ. ციხესიმაგრე მესხეთში; იხ. *ყულალისი.*

**არყისძირა** (Krombholzia scabra), სახეობა ბებერა სოკოების გვარისა. ქუდი ნაცრისფერი ან მურა-მონაცრისფროა. ქვედა მხარეზე აქვს თეთრი მილები, რ-ებიც შემდეგ ნაცრისფერდება. რბილობი თეთრია, ფეხი — თეთრი ან ნაცრისფერი, მურა ან შავი ქერცლით დაფარული. საქართველოში ზაფხულ-შემოდგომით მხოლოდ არყნარში იზრდება. ახალს, გამხმარსა და დამჟღუჟებულს საჭმელად იყენებენ. *ი. ნახუცრიშვილი.*

**არყის ხის ქერქის სიგელები,** არყის ხის ქერქზე დაწერილი XI—XV სს. წერილები და დოკუმენტები. პირველი ა. ხ. ქ. ს. 1951 აღმოჩნდა არქეოლ. გათხრების დროს ნოვგოროდში (ხელმძღ. ა. *არციხოვსკი*). 1970 წლისათვის ნოვგოროდსა და რუსეთის სხვა ქალაქებში ნაპოვნი იყო 480-მდე ასეთი სიგელი. ა. ხ. ქ. ს. სპეციალურად მომზადებულ არყის ხის ქერქზე ძვლის ან ლითონის წვეტიანი იარაღით ამოკაწრული წერილებია (უმეტესად კერძო ხასიათისა). ზოგი საყოფაცხოვრებო და სამეურნეო საკითხებს ეხება, ზოგი შეიცავს გლეხთა პროტესტს ფეოდ. ექსპლუატაციის წინააღმდეგ, ფეოდ. ვალდებულებათა და გადასახადების ნუსხებს, ცნობებს წერა-კითხვის სწავლების სისტემის შესახებ; ზოგი ფულადი საბუთია, ანდერძი ან სამიჯნურო წერილი; ზოგი სიგელი დაწერილია

ისტორიულად ცნობილი ნოვგოროდელი მოურავების (სპოსადნიკების) მისამართით ან მათ მიერ; ზოგის ავტორი ქალია. ა. ხ. ძ. ს. ადასტურებენ, რომ ძვ. რუსეთში წიგნიერები იყვნენ დაბალი სოც. ფენების წარმომადგენლებიც. სიგელები კარგად თარიღდება და დიდად მნიშვნელოვანია რუსული ენის ისტორიისათვის.

*ლიტ.*: Арциховский А. В., Новгородские грамоты на бересте. (Из раскопок 1958—61 гг.), М., 1963 (ბიბლიოგრ.); Палеографический и лингвистический анализ новгородских берестяных грамот, М., 1955.

**არყნარი,** *არყის* ტყე. გავრცელებულია ძირითადად სსრკ-ში ტყისა და ტყე-სტეპის ზონაში და მთის ტყეების რ-ნებში. ჩვეულებრივ ვითარდება მეორეული ტყის სახით წიწვოვანი ან შერეული ტყეების გაჩეხვის ადგილებსა და ნახანძრალებზე. შექმნილია ბუსუსიანი (მშრალსა და დრენირებულ ნიადაგზე) და მეჭეჭიანი (ტენიან ნიადაგზე) არყით. ა-ის ფართობი სსრკ-ში 92 მლნ. *ჰა* აღწევს, რაც ტყის ფართობის 13%-ს შეადგენს. პირველადი ა. შედარებით მცირე ფართობზე გვხვდება. საქართველოში ა. უფრო ხშირად პირველადია. გავრცელებულია მაღალ მთებში და ძირითადად სუბალპ. ტყეებს ქმნის. ა. ორი ტიპისაა — სუბალპ. მეჩხერი და სუბალპ. ტანბრეცილი. ტანბრეცილობის მიზეზი თოვლის ხანგრძლივი მექან. მოქმედებაა. ზ. დ. 1300—2600 *მ* ფარგლებშია გავრცელებული, უმთავრესად ჩრდ. და დას. კალთებზე. კავკასიაში გვხვდება ლიტვინოვის, მეჭეჭიანი, რადეს, მედვედევისა და მეგრული არყისაგან შექმნილი ა. აღნიშნული სახეობების უმრავლესობა ენდემურია და მესამეული პერიოდის რელიქტებს განეკუთვნება. ნიადაგდაცვისა და წყალშენახვის თვისებების გამო ა-ს დიდი მნიშვნელობა აქვს. *ს. შარაშიძე.*

**არშა,** სოფელი ყაზბეგის რ-ნში (სიონის სოფსაბჭო), მდ. თერგის ნაპირზე, საქართვ. სამხ. გზაზე. ზ. დ. 1760 *მ*, ყაზბეგიდან 5 *კმ*. ა. ჟდანოვის სახ. კოლ-ბა (მესაქონლეობა). რვაწლ. სკოლა, საბავშვო ბაღი, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, საავადმყოფო, კავშირგაბმ. განყ-ბა, ყაზბეგის ტურისტული ბაზა.

მდ. თერგის მარცხ. ნაპირზე, ციცაბო კლდეზე აღმართულია არშის ციხესიმაგრე. ჩრდ. მხარეს დაცვის რთული სისტემით აღჭურვილი კარიბჭეა. ციხის ტერიტორიაზე შემორჩენილ ნაგებობათა შორის უძველესია IX—X სს. უაფსიდო ეკლესია. სათოფურებიანი ციხის გალავანი დაახლ. XVI ს. ბოლოსა და XVII ს. დასაწყისისაა. XVIII ს-ში ეკუთვნოდა ზურაბ არაგვის ერისთავს. ამ დროს მას ხევის ციხესაც უწოდებდნენ.

**არშაკ II,** სომხეთის მეფე (350—367) *არშაკუნიანების* დინასტიისა, ტიგრან მეფის (338—350) ძე. იბრძოდა ხელისუფლების ცენტრალიზაციისათვის. მის დროს გამწვავდა კლასობრივი ბრძოლა. ა. II-მ ააშენა ქალაქი არშაკავანი (ახლანდ. ძველი ბაიაზიდი, თურქეთი) და *ნახარართა* წინააღმდეგ ბრძოლის დასაყრდენად აქცია. ერთ ხანს ქართლში გაიხიზნა და მისი დახმარებით განაგრძობდა ბრძოლას ნახარართა წინააღმდეგ. ებრძოდა სპარსეთის ექსპანსიას. 367 სპარსეთის მეფე შაპურ II-მ სამშვიდობო ხელშეკრულების დადების საბაბით ქტესიფონში შეიტყუა და დააპატიმრა. ა. II გარდაიცვალა ხუზისტანში „შივიწყების ციხეში“. *ლ. ჯანაშია.*

**არშაკი,** „ქართლის ცხოვრების“ მიხედვით, ქართლის ორი მეფის სახელი. **ა. I,** ქართლის მეხუთე მეფე (დაახლ. ძვ. წ. II ს. II ნახ.), სომხეთის არშაკუნიანი მეფის ძე, მოწვეული ქართლის ერისთავთა მიერ (მისი ამგვარი წარმომავლობა საეჭვოა, რადგან არშაკუნიანები სომხეთში ორი საუკუნით უფრო გვიან გამეფდნენ); **ა. II,** ქართლის მეცხრე მეფე (დაახლ. ძვ. წ. I ს. დასასრული), ნეკრესისა და უფლისციხის მაშენებელი. როგორც ჩანს, ა. I და ა. II უნდა იყვნენ „მოქცევაჲ ქართლისაჲს“ მეექვსე მეფე არსოკი და მეათე მეფე არსუკი.

*ლიტ.* იხ. სტ-თან არშაკიანები ქართლისა. *ლ. ჯანაშია.*

**არშაკიანები** ქართლისა, „ქართლის ცხოვრების“ თანახმად, სომეხი არშაკუნიანების ქართლში გამეფებული შტო. ცნობა გარკვეულ ეჭვს იწვევს, რადგან სომხეთში არშაკუნიანები ახ. წ. I ს. 60-იან წლებში გამეფდნენ, ქართლში კი, „ქართლის ცხოვრების“ მიხედვით, ისინი გამეფებულან ძვ. წ. II ს. II ნახევარში.

*ლიტ.*: მელიქიშვილი გ., ქართლის (იბერიის) სამეფოს ისტორიის ქრონოლოგიის საკითხისათვის, «ივ. ჯავახიშვილის სახ. ისტორიის ინ-ტის შრომები», 1958, ტ. 4, ნაკვ. 1; მისივე, К истории древней Грузии, Тб., 1959. *ლ. ჯანაშია.*

**არშაკიდები,** არშაკიანები, პართული დინასტია ირანში ძვ. წ. 250—ახ. წ. 224; ა. იყვნენ პართული მოდგმის პარნების ტომისა, რ-იც ადრიდანვე დამკვიდრდა კასპიის ზღვის სამხრ.-აღმოსავლეთით, პართიაში (ახლანდ. ხორასანი). ძვ. წ. 250 პარნებმა მეფედ აირჩიეს არშაკი (ზოგი მკვლევარი მას ტირიდატე I-თან აიგივებს), რ-მაც დასაბამი მისცა ა-ის დინასტიას. ამ დინასტიის ყველა მეფე საკუთარ სახელთან ერთად არშაკის სახელსაც ატარებდა. ტახტის მემკვიდრეობის წესი ა-ის დინასტიაში არჩევითი იყო. მეფეს დიდებულთა საბჭო ირჩევდა, რ-შიც სამეფო ოჯახის წევრებთან ერთად მოგვებიც შედიოდნენ, ანგარიში ეწეოდა მეფის ანდერძსაც. მთელს ირანზე გაბატონებამდე ა-ის რეზიდენცია ქ. ნისაში იყო (პართიის ცენტრი, ბერძნ. პართავნისა), შემდგომ კი ჰეკატომპილოსში (ახლანდ. დამგანის მახლობლად აშხაბადის ჩრდ.-დას-ით 18 *კმ*-ზე). „ქართლის ცხოვრებაში“ ასახულია ა-ის გამოჩენა ირანში: „მაშინ შეკრბეს ერისთავნი სპარსეთისანი და დასუეს მეფედ აჟღალან (ე. ი. არშაკან — *რედ.*) ბრძენი, მაშინ სომეხნი და ქართველნი იყვნეს მორჩილ აჟღალანისა, სპარსთა მეფისა“ (ტ. 1, 1955, გვ. 43). ამ დინასტიის მეფეებს შორის უსახელოესნი იყვნენ მითრიდატე I (ძვ. წ. დაახლ. 170—138/137), რ-მაც საფუძველი ჩაუყარა პართული სახელმწიფოს ძლიერებას, და მითრიდატე II (ძვ. წ. დაახლ. 123—88/87), რ-მაც საბოლოოდ განამტკიცა პართელების ბატონობა მთელს ირანზე და წინა აზიაზე. 224 ა-ის უკანასკნელი წარმომადგენელი არტაბან V (დაახლ. 209—224) დაამარცხა სასანიანმა არდაშირმა და ბოლო მოუღო ა-ის დინასტიას ირანში. „... მეფე იქმნა სპარსეთს ქასრე ანუშირვან სასანიანი, რომელმან მოსრნა მეფენი აჟღალანიანნი“ (იქვე, გვ. 59). ა-ის უმცროსი შტო მეფობდა სომხეთში (იხ. *არშაკუნიანები*).

არშაკიდთა დინასტიის წარმომადგენელთა ნუსხა — იხ. გვ. 614.

*ლიტ.*: ანდრონიკაშვილი მ., ნარკვევები ირანულ-ქართული ენობრივი ურთიერთობიდან, [ტ.] 1, თბ., 1966; Дьяконов М. М., Очерк истории древнего Ирана, М., 1961. *ზ. კიკნაძე.*

**არშაკუნიანები,** სამეფო დინასტია სომხეთში (62—428), პართელ *არშაკიდთა* უმცროსი შტო. დააარსა პართიის მეფე ვალარშ I-ის ძმამ თრდატ I-მა (62, ოფიც. 66—78). თავდაპირველად ტახტის პრეტენდენტს რომის იმპერატორის საბოლოო ნებართვით პართია აგზავნიდა. პართელი არშაკიდების დაცემის შემდეგ კი, როცა ირანში სასანიანები გამეფდნენ (226), სომხეთის მეფემ ხოსროვ I დიდმა არ ცნო ისინი და სომეხ ა-თა ხელისუფლება მას შემდეგ



არყნარი. ლიტვინოვის არყის (Betula litwinowii) სუბალპური ტანბრეცილი ტყე. ზემო სვანეთი.

მემკვიდრეობითი გახდა. ა-ის დროს სომხეთში ყალიბდებოდა ფეოდ. ურთიერთობა; თრდატ III დიდის (298—330) მეფობის წლებში. სომხ. ოფიც. რელიგიად ქრისტიანობა გამოცხადდა (301). ა. იბრძოდნენ ფეოდ. სეპარატიზმის წინააღმდეგ და ქვეყნის დამოუკიდებლობისათვის, მაგრამ უშედეგოდ. ირანსა და რომს შორის დიდი სომხეთის გაყოფის შემდეგ (387) კი მათი ვასალები გახდნენ. 428 ა-ის ხელისუფლება დაეცა.

არშაკუნიანთა დინასტიის წარმომადგენელთა ნუსხა — იხ. გვ. 614.

**არშბა** სოკრატ იაკობის ძე [დ. 5(18). II. 1905, ქ. ოჩამჩირე], საბჭ. ქირურგი. უროლოგი, მედიც. მეცნ. დოქტორი (1955), პროფესორი (1961), საქ. სსრ (1961) და აფხ. ასსრ (1961) მეცნ. დამს. მოღვაწე. აფხ. ასსრ სამედ. საზ-ბის (1965), თბილისის უროლოგთა სამეცნ. საზ-ბისა (1968) და სსრკ უროლოგთა სამეცნ. საზ-ბის (1972) საპატიო წევრი. სკკპ წევრი 1944-იდან. 1930 დაამთავრა თსუ-ს სამკურნ. ფაკ-ტი. 1964-იდან განაგებს საქ. სსრ ჯანდაცვის სამინისტროს ა. წულუკიძის სახ. უროლოგიისა და ნეფროლოგიის სამეცნ.-კვლ. ინ-ტს. შეისწავლის საქართვ. მინერ. წყლების უროლოგიურ დაავადებათა სამკურნალოდ გამოყენების, შარდკენჭოვანი დაავადებისა და თირკმლის უკმარისობის საკითხებს. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით და მედლებით.

*თხზ.*: ზოგადი ქირურგია, თბ., 1935; ლიმფოგრაფია მენჯის ღრუს ორგანოთა სიმსივნეების დროს, თბ., 1973 (თანაავტ.: ბ. ჩხოტუა); Резекция желудка при язвенной болезни, Тб., 1962.

**არშიისებრნი** (Tingitidae), მწერების ოჯახი *ნახევრადხეშეშფრთიანების* რიგისა. აქვთ ბადისებრ-უჯრედული აგებულებისა და არშიის მსგავსი ზედა ფრთები (აქედანაა ოჯახის სახელწოდებაც). სხეულის სიგრძე 1,5—5 *მმ*. თათები ორწილაკოვანია. ცნობილია 300-ზე მეტი




მეგრული არყი (Betula megrelica): ა—ნაყოფიანი მჭადა ყვავილედი; ბ—სანაყოფე ქერქლი; გ—ნაყოფი.



არყისმირა.



არშის ციხესიმაგრე. ეკლესიის ნანგრევები. მარჯვნივ—სოფ. არშა.

### არშაკუნიანები

არშაკუნიანთა წარმომადგენლები

(ზოგიერთი თარიღი მიახლოებითია)

| | |
|---|---|
| თრდატ I | 62, ოფიც. 66/78 |
| სანატრუკი | 78/110 |
| აშხადარი | 110/113 |
| პართამასირი | 113/114 |
| ვალარშ I | 117/140 |
| ბაკური | 161/163 |
| ვალარშ II | 185/198 |
| ხოსროვ I | 198/215 |
| თრდატ II | 215/252 |
| ხოსროვ II | 273/287 |
| თრდატ III | 298/330 |
| ხოსროვ III | 331/338 |
| ტირანი | 339/350 |
| არშაკ II | 350/367 |
| პაპი | 368/374 |
| ვარაზდატი | 374/378 |
| არშაკ III | 378/386 |
| ხოსროვ IV | 383/391 |
| ვრამშაპუჰი | 400/414 |
| არტაშეს III | 422/428 |

### არშაკიდები

არშაკიდთა წარმომადგენლები

| | |
|---|---|
| არშაკ I | 250—248/247 |
| ტირიდატე I | 248/247—დაახლ. 211 |
| არტაბან I | დაახლ. 211—191 |
| ფრიაპატი | დაახლ. 191—176 |
| ფრაატ I | დაახლ. 175—170 |
| მითრიდატე I | დაახლ. 170—138/137 |
| ფრაატ II | 138/137 დაახლ.—128 |
| არტაბან II | დაახლ. 128—124/123 |
| მითრიდატე II | დაახლ. 123—88/87 |
| ფრაატ III | 70/69—58/57 |
| ოროდ II | დაახლ. 57—37/36 |
| ფრაატ IV | 37/36—2 |
| ფრაატ V | ძვ. წ. 2—დაახლ. ახ. წ. 4 |
| ვონონ I | 7/8—დაახლ. 12 |
| არტაბან III | დაახლ. 12—დაახლ. 38 |
| გოტარზ II | დაახლ. 38—დაახლ. 51 |
| ვოლოგეზ I | 51/52—79/80 |
| მითრიდატე IV | 128/129—147 |
| ვოლოგეზ III | 148—192 |
| ვოლოგეზ IV | 191—207/208 |
| ვოლოგეზ V | 207/208—222/223 |
| არტაბან V | დაახლ. 209—224 |

სახეობა, მათგან სსრკ-ში — 125, ხოლო საქართველოში — 26. უფრო ხშირად გვხვდება მსხლის ბაღლინჯო (Stephanitis pyri), რ-იც გავრცელებულია მთელ საქართველოში და აზიანებს ვაშლის, მსხლისა და კურკოვანი მცენარეების ფოთლებს.

**არშინი,** სიგრძის საზომი ერთეული, რ-საც მეტრული სისტემის შემოღებამდე ხმარობდნენ სხვადასხვა ქვეყანაში (რუსეთი, ბულგარეთი, ავღანეთი, თურქეთი, ირანი). ა-ის ზომა სხვადასხვა ქვეყანაში სხვადასხვა იყო (65,2 *სმ*-იდან 112 *სმ*-მდე). რუსეთში შემოიღეს XV ს-იდან. ა. იყოფოდა 4 ჩეტვერტად ან 16 ვერშოკად (გოჯი), თავდაპირველი ზომა იყო 72 *სმ*, XIX ს. დამდეგიდან 71,12 *სმ*.

**არშუშა,** ქვემო ქართლის ანუ გუგარეთის მთავარი (პიტიახში) V ს. შუა წლებში. ქართ. და სომხ. წყაროების ცნობით იგი ყოფილა კაცი „ჭკვიანი და გამომრჩეველი", მშობლიური კულტურის, ქრისტ. ეკლესიის მოამაგე. დაახლ. 450, ამიერკავკასიაში მაზდეანობა რომ გაევრცელებინათ, ა. ქართლის, სომხეთისა და ალბანეთის დიდებულებთან ერთად ირანში შაჰ იეზდიგერდ II-ის კარზე გაიწვიეს. აქ მისი რჩევით ამ სამი ქვეყნის თავკაცებმა ფორმალურად უარყვეს ქრისტიანობა და აღიარეს მაზდეანობა, რათა თავიანთი ქვეყნები აოხრებისაგან ეხსნათ. ამის შემდეგ შაჰმა ა. ერთხანს მძევლად დაიტოვა.

ჩანს, ა. თანაუგრძნობდა სომხ. 450—451 აჯანყებას. მის კარზე თავი შეაფარეს და კარგი განათლება მიიღეს მისი ქვისლის, აჯანყების ერთ-ერთი ხელმძღვანელის, ჰმაიაკ მამიკონიანის ვაჟებმა.

*ლიტ.*: ჯ ა ნ ა შ ი ა ლ.-ნ., ლაზარ ფარპეცის ცნობები საქართველოს შესახებ, თბ., 1962. *ა. ბოგვერაძე.*

**არჩევნები,** ხელისუფლების წარმომადგენელთა, აგრეთვე საზ. ორგანიზაციების ხელმძღვანელ ორგანოთა არჩევის პროცედურა. იხ. *საარჩევნო სამართალი, საარჩევნო უფლება, ხმის მიცემა.*

**არჩეული,** სოფელი ლანჩხუთის რ-ნში (ნიგვზიანის სოფსაბჭო), მდ. წყალწითელის (სუფსის შენაკადი) ნაპირზე. ზ. დ. 45 *მ*, ლანჩხუთიდან 17 *კმ*. ე. ნინოშვილის სახ. კოლ-ბა (მეჩაიეობა). დაწყ. სკოლა, საშ. სკოლა სოფ. ნიგვზიანში (2,5 *კმ*), ბ-კა, კლუბი, საფერშლო-სამეანო პუნქტი, კავშირგაბმ. განყ-ბა. ე. ნინოშვილის სახლ-მუზეუმი.

**არჩვაძე** თენგიზ გრიგოლის ძე (დ. 3. VIII. 1932, თბილისი), ქართველი საბჭ. მსახიობი. საქ. სსრ დამს. არტისტი (1967). დაამთავრა თბილ. რუსთაველის სახ. თეატრ. ინ-ტი (1956) და მუშაობა დაიწყო კ. მარჯანიშვილის სახ. თეატრში. 1967-იდან მუშაობდა რუსთავის დრამ. თეატრში, 1973-იდან—მარჯანიშვილის თეატრში. ითამაშა კინოფილმებში: „კეთილი ადამიანები" (თამაზი, 1961), „ერთი ცის ქვეშ" (ზაზა, 1961), „ხევისბერი გოჩა" (გუგუა, 1964), „ხევსურული ბალადა" (იმედა, 1965), „მე ვხედავ მზეს" (დათიკო, 1965), „26 კომისარი" (ალიოშა ჯაფარიძე, „აზერბაიჯანფილმი", 1966), „ვედრება" (ალუდა ქეთელაური, 1967), „ჯვარცმული კუნძული" (გიორგი, 1968), „დიდოსტატის მარჯვენა" (არსაკიძე, 1969) და სხვ.

**არჩვების ტბა,** ტბა ყელის ვულკანურ ზეგანზე, სამხრ. ოსეთის აო-ში. ზ. დ. 3078 *მ*. ზედაპირის ფართ. 0,13 $კმ^2$, უდიდესი სიღრმე 5,5 *მ*. აუზის ფართ. 4,9 $კმ^2$. წარმოქმნილია მყინვარული ცირკის ლავებით გადაკეტვის შედეგად. საზრდოობს თოვლისა და წვიმის წყლით. უმაღლესი დონე — ივნისში, დაბალი — ზამთარში. გაედინება ჩრდ.-დას. მხარეს მიწისქვეშა გზით კარბონატულ ქანებში. იყინება დიდი ხნით. თევზი არ იცის. *ი. აფხაზავა.*

**არჩვი,** ფ ს ი ტ ი (Rupicapra rupicapra), ჩლიქოსანი ცხოველი *ძროხისებრთა* ოჯახისა. სხეულის სიმაღლე მინდაოში 65—70 *სმ*, მენჯთან — 75—85 *სმ*. წონა 40 *კგ*-მდე. რქები აქვთ ვაცებსაც და ნეზვებსაც. გავრცელებულია სამხრ. ევრ., მცირე აზიის აღმ. ნაწილსა და კავკ. მთებში, საქართველოში — კავკასიონზე, თრიალეთის, გურია-აჭარისა და ლიხის ქედებზე. ცნობილი ქვესახეობებიდან საქართველოში გვხვდება კ ა ვ კ ა ს ი უ რ ი ა რ ჩ ვ ი (R. r. caucasica), იკვებება ბალახით, ზოგჯერ ბუჩქნარის ყლორტებითა და ნეკერით. მაკეობა 6 თვემდე გრძელდება. ჩვეულებრივ მაისში ერთ (იშვიათად ორ) თიკანს შობს.

**არჩიბელები** (საკუთარი სახელწ. — არშიშტუბ), დას. დაღესტნის მცირერიცხოვანი ხალხი. ცხოვრობენ სოფ. არჩიბში და ჭარადის რ-ნის ზოგიერთ სოფელში. ლაპარაკობენ არჩიბულ ენაზე. მორწმუნენი სუნიტი მუსლიმანები არიან. ა-ის ძირითადი საქმიანობაა მესაქონლეობა (უმთავრესად მეცხვარეობა). მოჰყავთ ქერი და ხორბალი.

**არჩიბული ენა,** ა რ ჩ ი უ ლ ი ე ნ ა, ა რ ჭ ი უ ლ ი ე ნ ა, იბერიულ-კავკასიური ენების დაღესტნის ჯგუფის ენა. ა. ე-ზე ლაპარაკობენ დაღ. ასსრ ჭარადის რ-ნის სოფ. არჩიბში, დაახლ. 700 კაცი. ა. ე. ისტორიულად ლეზგიური ქვეჯგუფის ენაა, მოქცეულია ხუნძური და ლაკური ენების გავრცელების არეალში. საუკუნეთა მანძილზე მონათესავე ენების გავლენით დიდი ცვლილება განიცადა; თანამედროვე ა. ე-ს გარდამავალი ადგილი უჭირავს ლეზგიური და ხუნძურ-ანდიურ-დიდოური ქვეჯგუფის ენებს შორის. ხუნძური და ლაკური ენის ინტენს. ზემოქმედებას ა. ე. დღესაც განიცდის. შეინიშნება აგრეთვე დარგუულ ენასთან მისი ოდინდელი ურთიერთობის კვალი. ა. ე. მდიდარია თანხმოვნებით. მისთვის ნიშანდობლივია პრერუპტივებისა და უკანაენისმიერი ლატერალური თანხმოვნების არსებობა. პრერუპტივებით ა. ე. ლეზგიურ და ლაკურ-დარგუულ ენებს უახლოვდება, ლატერალური თანხმოვნებით — ხუნძურსა და ანდიურ-დიდოურს. ა. ე. განარჩევს ოთხ გრამატ. კლასს. დადასტურებულია ოთხი ძირითადი და ოცამდე ადგილობითი ბრუნვა. ძირითადი ბრუნვების ფორმებით ა. ე. უმთავრესად ლეზგიური ქვეჯგუფის ენებს მისდევს, ხოლო ადგილობით ბრუნვებსა და მის ფორმანტებში შეიმჩნევა ხუნძურ-ანდიურ-დიდოურ ენათა გავლენა. თვლის სისტემა ათობითია. რიცხვითი სახელების ერთი ნაწილი ლეზგიურ ენებს მიჰყვება, მეორე — ხუნძურსა და დიდოურს. ასეთივე მდგომარეობაა ნაცვალსახელებშიც. უღლილება კლასოვანია, თუმცა შეინიშნება პირიანი უღლილების ჩანასახიც. წინადადებაში მსაზღვრელი წინ უძღვის საზღვრულს. ა. ე. უმწერლობო ენაა. სამწერლობო ენად გამოყენებულია ხუნძური ან ლაკური.

*ლიტ.*: კ ა ხ ა ძ ე ო., ლატერალური თანხმოვნები არჩიულში, «იბერიულ-კავკასიური ენათმეცნიერება», 1958, ტ. 9—10; მ ი ს ი ვ ე, გრამატიკული კლასების შესახებ არჩიბულ ენაში, «საქ. სსრ მეცნ. აკადემიის მოამბე», 1967, ტ. 45, № 3; ჩ ი ქ ო ბ ა ვ ა ა., იბერიულ-კავკასიურ ენათა შესწავლის ისტორია, თბ., 1965; ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორიის შესავალი, წგ. 2 — ქართული და კავკასიური ენების თავდაპირველი ბუნება და ნათესაობა, თბ., 1937; Д и р р А., Арчинский язык, «Сборник материалов для описания местностей и племен Кавказа», 1908, в. 39; М и к а и л о в К. Ш., Арчинский язык, Махачкала, 1967; Х а й д а к о в С. М., Арчинский язык, წგ.: Языки народов СССР, т. 4, М., 1967; T r u b e t z k o y N., Die Konsonantensysteme der ostkaukasischen Sprachen, «Caucasica», 1931, fasc. 8.

**არჩილ I,** ქართლის მეფე V ს. 20—30-იან წწ-ში. ჯუანშერის ცნობით, ენერგიულად იბრძოდა ირანის მორჩილებისაგან თავისი ქვეყნის გამოხსნისათვის. აუშენებია სტეფანწმინდის ეკლესია მცხეთაში.

*წყარო*: ჯ უ ა ნ შ ე რ ი, ცხოვრება ვახტანგ გორგასლისა, წგ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 1, თბ., 1955.

*ლიტ.*: ჯ ა ნ ა შ ი ა ლ.-ნ., ლაზარ ფარპეცის ცნობები საქართველოს შესახებ, თბ., 1962. *ა. ბოგვერაძე.*

**არჩილ II** (1647 — 16. IV. 1713, მოსკოვი), საქართვ. მეფე, პოეტი, ვახტანგ V-ის ძე. მეფობდა იმერეთში 1661—63, კახეთში — 1664—75, კვლავ იმერეთში — 1678—79, 1690—91, 1695—96, 1698. ვახტანგ V-მ, რ-იც საქართვ. გაერთიანებას ცდილობდა, 14 წლის ა. იმერეთში გაამეფა. ოსმ. (რ-ის ვასალიც იმერეთი იყო) პროტესტისა და ირანის მთავრობის მოთხოვნის გამო ვახტანგ V-მ ა. II ირანში გაგზავნა (1663), სადაც მას მუსლიმანობა მიაღებინეს, შაჰნაზარ-ხანი უწოდეს და კახეთის მეფედ გამოგზავნეს (1664). ამ აქტით ქართლისა და კახეთის სამეფოები ფაქტობრივად გაერთიანდა. ა. II-მ, კახეთის ტახტის განმტკიცების მიზნით, 1667 ცოლად შეირთო თეიმურაზ I-ის შვილიშვილი ქეთევანი. მან კახეთის დედაქალაქი გრემიდან თელავში გადაიტანა, განაახლა ეკლესიები, ააშენა მრავალი სამოქალაქო დანიშნულების ნაგებობა, ნაწილობრივ ალაგმა ლეკების თარეში. კახეთის ასეთი მოღონიერებით უკმაყოფილო ირანის შაჰმა მეფის ტახტი თეიმურაზ I-ის შვილიშვილს ერეკლე ბატონიშვილს (ნაზარალი-ხანს) აღუთქვა. ა. II-მ 1675 დატოვა კახეთი და იმერეთში გამეფებას შეეცადა. იგი ოთხჯერ ავიდა ტახტზე იმერეთში, მაგრამ ოსმ. მხარდაჭერით იმერეთის თავადაზნაურობამ ოთხჯერვე გააძევა. 1680 ა. II-მ ელჩი გაგზავნა რუსეთში და დახმარება ითხოვა, 1682—88 თვითონ იყო რუსეთში, მაგრამ ვერც ამ გზით მიაღწია მიზანს. 1699 საბოლოოდ გადასახლდა რუსეთში. პეტრე I-მა გულთბილად მიიღო ა. II და მისი ოჯახი. სამეფო კარზე განსაკუთრებით დაწინაურდა ა. II-ის ძე ალექსანდრე ბატონიშვილი. ა. II დასახლდა მოსკ. მახლობლად, სოფ. ვსესვიატსკოეში (ქართ. გამოთქმით „სესეწკაში"). იგი ფაქტობრივად ჩამოსცილდა პოლიტ. ცხოვრებას და ფართო კულტ.-საგანმ. მუშაობას მიჰყო ხელი. იქვე გარდაიცვალა, დაკრძალულია მოსკოვში, დონის მონასტერში.

ა. II-ის პოეტური მემკვიდრეობა მდიდარი და მრავალფეროვანია. მის უმთავრეს ნაწარმოებში — ვრცელ ისტ. პოემაში „გაბაასება თეიმურაზისა და რუსთველისა" („თეიმურაზიანი") თამარის ეპოქისა და თეიმურაზ I-ის დროის ფართო ისტ. პანორამაა წარმოდგენილი. დიდაქტ.-მორალისტური ხასიათის ნაწარმოებებში („საქართველოს ზნეობანი", „ლექსნი ანნი ორმუხლნი", „ლექსნი ასდაათნი" და „ლექსნი ასეულნი") ა. II დაკნინებული საქართველოს აღორძინების საფუძვლად სწავლა-განათლებისა და აღზრდის საკითხების მოგვარებას მიიჩნევდა.

ე. წ. აღორძინების ხანის (XVI—XVII სს.) ქართულ მწერლობაში ა. II ერთენ. მიმდინარეობის მეთაურთაგანია. პოლიტ. ცხოვრებაში ანტისპარს. ტენდენციის გამტარებელი, იგი ასევე შეუპოვრად ებრძოდა იდეოლოგიურ სფეროში ყოველგვარ სპარს. გავლენას, რაც მისი აზრით, წალეკვით ემუქრებოდა ქართ. კულტ. თვითმყოფობას. ა. II მწერლობაში ერთენ. თემატიკის გაბატონებას მოითხოვდა. ენის საკითხებში პურიზმის პოზიციას იცავდა.

ქართ. ლიტ-რაში სრულიად ახალ ეტაპს მოასწავებდა ა. II-ის ე. წ. „მართლის თქმის“ პრინციპი, რ-იც საგულისხმოა რეალიზმის ისტ. თვალსაზრისითაც. კონკრ. ცხოვრებისეული ფაქტებით დაინტერესებასთან ერთად, იგი მწერლისაგან ამავე ფაქტების პირუთვნელსა და მიუდგომელ ასახვას მოითხოვდა.

თხზულებაში „გაბაასება თეიმურაზისა და რუსთველისა“ ა. II ორი პოეტის პაექრობაში ავლენს საკუთარ პოზიციას, თუმცა ორივეს უსაყვედურებს უცხო სიუჟეტებით გატაცებას („ვეფხისტყაოსანში“ მოთხრობილი უცხო სახელმწიფოთა ამბები მას პირდაპირი მნიშვნელობით ესმოდა და ამ მხრივ გენიალურ პოემას ვერ ასხვავებდა თეიმურაზის ნათარგმნ თხზულებათაგან), მაგრამ მაინც რუსთველის მხარეზეა და მისი აშკარა გავლენით პოეზიას სიბრძნის დარგად მიიჩნევს. „გაბაასება...“ გარკვეული თვალსაზრისით რეალისტური ნაწარმოებია, რ-შიც გაშიშვლებულია თეიმურაზ I-ის დროინდელი საქართველოს ცხოვრების მანკიერი მხარეები, ფეოდ. თავგასულობა, ამასთან, ხაზგასმულია ერის ცხოვრებაში გლეხობის დიდი მნიშვნელობა. პოეტი გვიხატავს ეროვნ. გმირებსაც (გიორგი სააკაძე და სხვ.). ა. II-ის „გაბაასება...“ ქართ. მწერლობაში ისტ. პოემას ამკვიდრებს.

ა. II-ს ეკუთვნის აგრეთვე „გაბაასება კაცისა და სოფლისა“, მცირე ზომის სატრფიალო ლექსთა კრებული „სამიჯნურონი“, „ანბანთქება“, „ჩარხებრ მბრუნავი ლექსი“, რელიგ. ხასიათის რამდენიმე ლექსი და სხვ. რუსეთში ყოფნისას ა. II-მ გალექსა ქართ. „ვისრამიანი“, რუსულიდან თარგმნა სერბ. ენაზე დამუშავებული „ალექსანდრიანი“, მსოფლიოს ისტორია („ქრონოგრაფი“) და რამდენიმე სას. შინაარსის თხზულება. რუსეთში მყოფ ქართვ. მოღვაწეთა დახმარებით ა. II-მ დააარსა ქართ. სტამბა, სადაც 1705 დაიბეჭდა „დავითნი“; აქვე შეუდგა სრული ქართ. ბიბლიის გამოცემის სამზადისს (ა. II-ის მიერ მომზადებული ქართული ბიბლია დაიბეჭდა 1743).

*თხზ.*: არჩილიანი (თხზულებათა სრული კრებული), ალ. ბარამიძისა და ნ. ბერძენიშვილის რედ., ალ. ბარამიძის წინასიტყვაობით — „არჩილის ცხოვრება და შემოქმედება“, ტ. 1—2, თბ., 1936—37.

*ლიტ.*: ბარამიძე ალ., ნარკვევები ქართული ლიტერატურის ისტორიიდან, [ტ.] 2, თბ., 1940; გვრიტიშვილი დ., ნარკვევები საქართველოს ისტორიიდან (XV — XVII სს.), [წგნ.] 2, თბ., 1965; ვახუშტი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973; კეკელიძე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, [ტ.] 2, თბ., 1958; ტატიშვილი ვ., ქართველები მოსკოვში, თბ., 1959; ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 2, თბ., 1966.

**არჩილ** სტეფანოზის ძე, ქართლის ერისმთავარი VIII ს-ში, ჯუანშერის მატიანეში მოხსენიებულია მეფედ. იმავე მატიანის ცნობით, მის საბრძანებელში შედიოდა ეგრისი, ხოლო აფხაზეთის ერისთავი ლეონ I მისი ყმადნაფიცი იყო. ა-ს მიეწერება მნიშვნელოვანი რეფორმა, რ-ითაც ქვეყნის ნახევარი ერისთავებს გადაეცა სამკვიდროდ და სამამულოდ. კახეთ-ჰერეთში მას ბევრი ციხე და ეკლესია-მონასტერი აუშენებია, იძულებით მოუნათლავს ნუხპატელები. ა-მა არ უარყო ქრისტეს რჯული და არ მიიღო დიდება და პატივი არაბებისგან, რის გამოც არაბებმა წამებით მოკლეს.

*წყარო*: ლეონტი მროველი, წამება წმიდისა და დიდებულისა მოწამისა არჩილისი..., წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 1, თბ., 1955; ჯუანშერი, ცხოვრება ვახტანგ გორგასლისა, იქვე.
*ა. ბოგვერაძე.*

**არცავა,** არზავა (Arzawa), ქვეყანა მცირე აზიის სამხრეთში (დას. კილიკია). ძვ. წ. II ათასწლ. დასახლებული იყო ხეთების მონათესავე ინდოევრ. ლუვიელი ტომებით. ხეთები ა-ს „ლუვიასაც“ უწოდებდნენ. ძვ. წ. XV ს. ა-ს დიპლ. და სავაჭრო ურთიერთობა ჰქონდა ეგვიპტესთან. ა-ის სამეფოს ხშირად ლაშქრავდნენ ხეთების მეფეები *ლაბარნა, სუფილულიუმა, მურსილი* II და *მუვათალი,* რ-თა დროს ა. ნახევრად დამოკიდებული ქვეყანა იყო. დროდადრო ა. ხეთებს განუდგებოდა და დამოუკიდებელ პოლიტიკას ატარებდა. ხეთურ წყაროებში ა. იხსენიება *ახიავასთან* კავშირშიც.
*გ. გიორგაძე.*

**არცევი,** სოფელი ქარელის რ-ნში (ზღუდერის სოფსაბჭო), თრიალეთის ქედის ჩრდ. კალთაზე, მდ. ძამის მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 1240 *მ,* ქარელიდან 17 *კმ.* ზღუდერის კოლ-ბა (მეცხოველეობა). დაწყ. სკოლა, საშ. სკოლა-ინტერნატი სოფ. ზღუდერში (4 *კმ*).

**არცევი,** სოფელი სამხრ. ოსეთის აო ცხინვალის რ-ნში, მდ. არცეულის ნაპირზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., აძვისთავი, გოიათა, გუდითა, დიდახო, ელძართა, ვალითა, ზემო იკორთა, ზემო ოტრევი, იალბუზი, ნოგყაუ, პანტნაური, საბუე, ქარჩითი, ქვემო იკორთა, ქვემო ოტრევი, ჩხარაული). ზ. დ. 920 *მ,* ცხინვალიდან 18 *კმ.* არცევის მეხილეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, საავადმყოფო, კავშირგაბმ. განყ-ბა. ა-ის ჩრდ-ით განლაგებული ბრინჯაოს ხანის სამოსახლო გორები მოწმობს, რომ სოფელი უძველესი დროიდან ყოფილა დასახლებული. სოფელში დგას შუაფეოდ. ხანის ეკლესია. ა. ადრინდ. ფეოდ. ხანაში შედიოდა გვერდისძირის თემში, XIV ს-იდან კი ქსნის საერისთავოში.

**არციმოვიჩი** ლევ ანდრიას ძე [12(25). II. 1909, მოსკოვი, — 1972, იქვე], საბჭ. ფიზიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1953). ამერ. მეცნ. და ხელოვნებათა აკად. წევრი (1966). დაამთავრა ბელორ. უნ-ტი (1928). ა-ის ნაშრომები ეძღვნება ატომური და ბირთვული ფიზ. პრობლემებს. შეისწავლა რენტგენის სხივების სრული შინაგანი არეკვლა და ჩქარი ელექტრონების თვისებები. ა-მა ა. ალიხანოვთან და ა. ალიხანიანთან ერთად დაამტკიცა იმპულსის შენახვის კანონის მართებულობა ელექტრონისა და პოზიტრონის ანიჰილაციის დროს (1936). 1935—40 ა-ის მიერ მიღებულმა ზუსტმა ექსპერ. მონაცემებმა დამუხრუჭებითი გამოსხივების და გაბნეული ელექტრონების კუთხური განაწილების შესახებ დაადასტურა ჩქარი ელექტრონების თანამედროვე კვანტურ-მექან. თეორიის სისწორე. ა. იკვლევდა ელექტრონულ-ოპტ. სისტემების ქრომატული აბერაციის საკითხებს.

მართვადი თერმობირთვული რეაქციების მიღების შესაძლებლობების გამორკვევის მიზნით უკანასკნელ ხანებში ა-ის ხელმძღვანელობით განხორციელდა მძლავრ ელექტრულ განმუხტვათა გამოკვლევები. სსრკ სახელმწ. პრემია (1953, 1971), ლენინური პრემია (1958), სოციალ. შრომის გმირი (1969). დაჯილდოებულია 4 ლენინის ორდენითა და 2 სხვა ორდენით.

*თხზ.*: Управляемые термоядерные реакции, М., 1961.

**არციხოვსკი** არტემ ვლადიმერის ძე [დ. 13 (26). XII. 1902, პეტერბურგი], საბჭ. არქეოლოგი, სსრკ მეცნ. აკად. წ.-კორ. (1960), სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1970), სკკპ წევრი 1952-იდან, მოსკ. უნ-ტის არქეოლ. კათედრის გამგე (1939-იდან), სლავურ-რუს. არქეოლ. სპეციალისტი. მისი ძირითადი შრომები ეხება ნოვგოროდისა და მოსკ. სიძველეებს. ა. წლების მანძილზე ხელმძღვანელობს გათხრებს ნოვგოროდში, სადაც აღმოჩენილია ნივთიერი კულტ. დიდძალი ნიმუშები, *არყის ხის ქერქის სიგელები.* მისი თაოსნობით შემოიღეს სსრკ-ის უნ-ტებში არქეოლ. საერთო კურსის სწავლება.

*თხზ.*: Введение в археологию, 3 изд., М., 1947; Курганы вятичей, М., 1930; Новгородские грамоты на бересте, т. 1—6, М., 1953—63; Основы археологии, 2 изд., М., 1955.

**არცოდნის ცოდნა,** ცოდნა ცოდნის არარსებობის შესახებ. *სოკრატე* ამ ცოდნას შემეცნების აუცილებელ პირობად თვლიდა. წარმოდგენებში განხორციელებული ცოდნა კერძოა და პირობითი, ამიტომ ის ნამდვილი ცოდნა არ არის, — არცოდნაა. ნამდვილი ცოდნა ზოგადი და აბსოლ. ხასიათისაა და ცნებებით გამოიხატება. დებულება „მე ვიცი, რომ არაფერი არ ვიცი“, რ-საც სოკრატეს მიაწერენ, გამოხატავს შუალედურ მდგომარეობას არცოდნასა და ნამდვილ ცოდნას შორის. ამ ცნების მეორე ვარიანტია Docta ignorantia (სწავლული არცოდნა). იგი გვხვდება *ავგუსტინე ნეტარის, ბონავენტურას, ნიკოლოზ კუზანელის* მოძღვრებაში. კუზანელის მიხედვით, ღმერთი უსასრულოა, მას არა აქვს დადებითი თვისებები და თავის თავში აერთიანებს წინააღმდეგობებს, ამიტომ ღმერთის დახასიათება ცნებებით შეუძლებელია. ერთადერთი ცოდნა ღმერთის შესახებ ის არის, რომ ღმერთის არსების ცოდნა მიუღწეველია. ამის გამო ღმერთის ცოდნა არის სწავლული არცოდნა ანუ ა. ც. ახალ ფილოსოფიაში, ამ ცნებას დიდი მნიშვნელობა მიანიჭა ნ. *ჰარტმანმა.*

**არცხელი,** სოფელი მესტიის რ-ნში (მულახის სოფსაბჭო), მდ. მულხრის (ენგურის შენაკადი) მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 1550 *მ,* მესტიიდან 6 *კმ,* მულახის კოლ-ბა (მემინდვრეობა, მეცხოველეობა). რვაწლ. სკოლა სოფ. მურშკელში (1 *კმ*), სამკითხველო.

**არწივი** (Aquila), ფრინველების გვარი *შავარდნისნაირთა* რიგისა. სხეულის წონა 6 *კგ*-მდეა (მთის ა.), ფრთების შლილი 2 — 2,5 *მ*-მდე. თითები ბუმბულით შემოსილია გალომდე. გარეთა და შუა თითების ბრჭყალები ძლიერ განვითარებულია, ფრთები — გრძელი და განიერი, ბოლო — მომრგვალებული. მამალი და დედალი ერთნაირი შეფერილობისაა. ცნობილია 12 სახეობა. გავრცელებულია ევროპაში, აზიაში, აფრიკასა და ჩრდ. ამერიკაში. ცხოვრობს ტყეებში, ველებზე, ნახევრად უდაბნოებში, უდაბნოებში, მთამაღალზე. ბუდეს იკეთებს ხეებზე, კლდეებზე ან მიწაზე. დებს 1—3 კვერცხს. კრუხობა გრძელდება 40—45 დღეს. იკვებებიან პატარა და საშუალო ზომის ხერხემლიანი ცხოველებით, ზოგჯერ მძორითაც. ყველა ა. (გარდა მთის და ქორისებრი ა-ისა) სასარგებლოა, ვინაიდან ანადგურებს მავნე მღრღნელებს. შუა აზიაში მთის ა-ს ათვინიერებენ და სანადიროდ იყენებენ. საქართველოში გვხვდება ა-ის 6 სახეობა: მცირე არწივი, *მყივანი არწივი, ბეგობის არწივი, ველის არწივი, მთის არწივი* და *ჩია არწივი,* მ. შ. არის როგორც მობინადრე, ისე მიმომფრენი სახეობები.

**არწივი** (ლათ. Aquila), თანავარსკვლავედი, რ-იც ცის ეკვატორისა და *ირმის ნახტომის* გადაკვეთაზე მდებარეობს. ა-ის ყველაზე ბრწყინვალე ვარსკვლავია ალტაირი. მოჩანს გაზაფხულის მიწურულს, ზაფხულობით და შემოდგომის დამდეგს სსრკ-ის მთელი ტერიტორიიდან.

**არწრუნები,** სომეხ *ნახარართა* გავლენიანი სახლი. ცნობილია IV ს-იდან. საგვარეულო სამფლობელო ალბაკ დიდის მხარეში ჰქონდათ, რეზიდენცია — ციხე ადამაკერტში (ახლანდ. ბაშყალე, თურქეთი). VII ს. ბოლოს ა-მა ხელთ იგდეს რშტუნების საგვარეულო


არჩვი.


არჩილ II. უცნობი პოლანდიელი მხატვარი. XVII ს. 80-იანი წლები.


ლ. არციმოვიჩი.


არწივი. მარცხნივ—მცირე არწივი (Aquila pomarina); მარჯვნივ—მყივანი არწივი (Aquila clanga).


ა. გ. არხანგელსკი.


ა. დ. არხანგელსკი.


არხანგელსკის ოლქი. სოლოვეცკის მონასტერი. XVI—XVII სს.


არხარი.

დომენი — ვანის ტბის სამხრ. და აღმ. სანაპიროები და პოლიტ. ცენტრი *ვანში* გადაიტანეს, შემდგომში კი ვასპურაკანის ოლქიც დაიმორჩილეს. აქ გაგიკ არწრუნის დროს (908—943) შეიქმნა *ვასპურაკანის სამეფო*. IX ს-ში ა. მეტოქეობას უწევდნენ *ბაგრატუნებს*. 1021 მეფე სენექერიმ არწრუნიმ (968—1022) თურქსელჩუკთა გამუდმებული თავდასხმით დასუსტებული ვასპურაკანის სამეფო ბიზანტ. იმპ. ბასილი II-ს გადასცა, სანაცვლოდ კი მცირე სომხეთში სამემკვიდრეო სამფლობელოდ მიიღო ქალაქი სებასტია (ახლანდ. სივასი, თურქეთი) შემოგარენითურთ. ა-ის მემკვიდრეობით პრივილეგიად იქცა ალთამარის კათალიკოსობა.

*ლ. ჯანაშია.*

**ᲐᲠᲬᲠᲣᲜᲘ** გრიგოლ [15(27). II. 1845, მოსკოვი, — 19(31). XII. 1892, თბილისი], სომეხი პუბლიცისტი, მწერალი, კრიტიკოსი, საზ. მოღვაწე. სწავლობდა თბილისის გიმნაზიაში, მოსკ., პეტერბ. და ევრ. უნ-ტებში. 1872 თბილისში დააარსა გაზეთი „მუშაკი" („მუშა"). პუბლიც. წერილებსა და ფელეტონებში ა. ილაშქრებდა იმდროინდელი საზ. ცხოვრების მანკიერებათა წინააღმდეგ, ამხელდა რეაქციულ სამღვდელოებას, კონსერვატორებს; ლიბერ.-ბურჟ. პოზიციებიდან იცავდა სომხეთში კაპიტალიზმის განვითარების იდეას. მან ერთ-ერთმა პირველმა შეაფასა რეალისტური კრიტიკის თვალსაზრისით გ. სუნდუკიანისა და რაფის ნაწარმოებები. წერდა ა. შირვანზადეს, რ. პატკანიანის, რუსი და ევრ. მწერლების შემოქმედების შესახებ. ა-ს ეკუთვნის მოთხრობები „აქ და იქ" (1890), „ეველინა" (1891), დრამა „გიულიზარი" (დაიბეჭდა 1912) და სხვ. ქართვ. საზოგადო მოღვაწეები (კერძოდ, ი. ჭავჭავაძე) ებრძოდნენ ა-ისზოგიერთ ნაციონალისტურ იდეასა და შეხედულებას.

**ᲐᲠᲭᲔᲚᲔᲑᲘ,** იხ. *არჩიბელები.*

**ᲐᲠᲭᲘᲚᲝ,** სოფელი დუშეთის რ-ნში (შატილის სოფსაბჭო), პირიქითა ხევსურეთში, მდ-ების არჭილოსხევისა და ანდაქის შესართავთან. ზ. დ. 1900 *მ*, დუშეთიდან 113 *კმ*. მაღაროსკარის კოლ-ბა (მეცხოველეობა). დაწყ. სკოლა, საშ. სკოლა-ინტერნატი სოფ. ბარისახოში (50 *კმ*).

**ᲐᲠᲮᲐ,** ე ღ ი რ თ ა, სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (ხოფის სოფსაბჭო), მდ. ეღრის (ხიფსთის შენაკადი) ხეობაში. ზ. დ. 360 *მ*, გუდაუთიდან 20 *კმ*; ხოფის კოლ-ბა (მეთამბაქოეობა, მეჩაიეობა). საშ. სკოლა სოფ. ხოფში (2 *კმ*).

**ᲐᲠᲮᲐᲜᲒᲔᲚᲡᲙᲘ** ალექსანდრე გრიგოლის ძე [4. (16). XI. 1889, ეისკი,—12. X. 1938, მოსკოვი], რუსი საბჭ. პოეტი და პროზაიკოსი. პირველი ნაწარმოები გამოაქვეყნა 1919. მუშაობდა ჟურნ. „კროკოდილის" რედაქციაში (1922—32). მისი ლექსთა კრებულების („სოფლის შაირები", 1928; „კულაკი და რადიო", 1931 და სხვ.) თემაა საბჭ. სოფლის ცხოვრება. სატირულ მოთხრობებში, ლექსებსა და ფელეტონებში ამხილებდა ჩამორჩენილობას, ობივატელობას. ა-ს სატირული ნიჭი განსაკუთრებით გამოვლინდა ლიტ. პაროდიის ჟანრში.

*თხზ.*: Избранное. Пародии, эпиграммы, сатира. Рис. Кукрыниксы, М., 1946.

**ᲐᲠᲮᲐᲜᲒᲔᲚᲡᲙᲘ** ანდრია დიმიტრის ძე [26. XI (8. XII). 1879, რიაზანი,—16. VI. 1940, მოსკოვი], რუსი გეოლოგი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1929; წ.-კორ. 1925). მოსკ. უნ-ტისა (1920—32) და სამთო აკად. პროფესორი (1924—32).

1919—24 აკად. ი. გუბკინთან ერთად ხელმძღვანელობდა კურსკის მაგნ. ანომალიის შესწავლას. 1934—40 იყო სსრკ მეცნ. აკად. გეოლ. ინ-ტის დირექტორი. მისი ნაშრომები მიძღვნილია რეგიონალური გეოლ., სტრატიგრაფიის, ტექტონიკის, დანალექი ქანების პეტროგრაფიის, პალეოგეოგრაფიის სხვადასხვა საკითხებისადმი. განსაკუთრებით ცნობილია შრომები, რ-ებიც მიეძღვნა სსრკ-ის გეოლ. აგებულებისა და გეოლ. ისტ. საკითხებს.

დიდი მნიშვნელობა ჰქონდა ა-ის შრომებს დედამიწის ქერქისა და მისი მთავარი სტრუქტურული ელემენტების განვითარების ზოგადი კანონზომიერების დადგენის დარგში. სსრ კავშირის ტერიტ. ვრცელი გეოლ. მასალის შესწავლის შედეგად ა-მ დაამტკიცა, რომ გეოსინკლინური არეები და ბაქნები დროთა განმავლობაში განიცდის ცვლილებას. მეცნ. და პრაქტ. მნიშვნელობა აქვს ა-ის შრომებს დანალექ ქანთა და დანალექი სასარგებლო წიაღისეულის წარმოქმნის პირობათა გასარკვევად. ფართოდაა ცნობილი სსრკ-ის ტექტონიკის საკითხებისადმი მიძღვნილი შრომები. ა-მ პირველმა დანერგა გეოფიზ. მეთოდების (განსაკუთრებით გრავიმეტრიის) მონაცემების გამოყენების გზები რეგიონალურ გეოტექტონიკურ კვლევაში და სასარგებლო წიაღისეულის ძებნაძიების საქმეში. შავიზღვისპირეთის ნავთობიანი პროვინციების გამოკვლევისათვის მიენიჭა ვ. ი. ლენინის სახ. პრემია (1928).

*თხზ.*: Избр. труды, т. 1—2, М., 1952—54; Введение в изучение геологии Европейской России, ч. 1, М.—Л., 1923; Геологическое строение и геологическая история СССР, 4 изд., т. 1—2, М.—Л., 1947—48; Геология и гравиметрия, М.—Л. — Новосибирск, 1933.

*ლიტ.*: Ш а т с к и й Н. С., Андрей Дмитриевич Архангельский, М., 1944.

**ᲐᲠᲮᲐᲜᲒᲔᲚᲡᲙᲘ,** ქალაქი, რსფსრ არხანგელსკის ოლქის ცენტრი. მდებარეობს ჩრდ. დვინის ორივე ნაპირსა და დელტის კუნძულებზე. დიდი საზღვ. და სამდ. ნავსადგური და სარკინიგზო კვანძი. 369 ათ. მცხ. (1974; 1939 წ.—251 ათ., 1959 წ.—258 ათ.). დაარსდა ივანე IV-ის ბრძანებით 1584 უკაცრიელ, ჭაობიან ადგილზე. 1613-მდე ცნობილია როგორც ნოვოხოლმოგორი. ა. ეწოდა მიქელ მთავარანგელოზის (Архангел) მონასტრის (XII ს.) მიხედვით. 1693 პეტრე I-მა კ. სოლომბალზე ააგო ნავსაშენი და დააარსა საადმირალო. 1708 შეიქმნა ა-ის გუბერნია. მეფის რუსეთის დროს ა. და ა-ის გუბ. პოლიტ. დამნაშავეთა გადასახლების ადგილი იყო. 1898 აქ ჩამოყალიბდა ს.-დ. წრეები, 1903 — რსდმპ კომიტეტი. 1918 წ. 17 თებ. ა-ში დამყარდა საბჭ. ხელისუფლება, 1918 წ. 2 აგვ. დაიკავეს ანტანტის ჯარებმა. 1920 წ. 21 თებ. წითელმა არმიამ აღადგინა საბჭ. ხელისუფლება.

ა-მა დიდი როლი შეასრულა არქტიკისა და ჩრდ. საზღვ. გზის ათვისებაში. ა. ხე-ტყისა და მერქნის მრეწვ. მსხვილი საექსპორტო ცენტრია. განვითარებულია ხე-ტყის სახერხი, ქაღალდ-ცელულოზის (სოლომბალისა და არხანგელსკის კომბინატები), ჰიდროლიზური მრეწვ. და სხვ. ა-ის ხე-ტყის სახერხი პროდუქციის 2/3 საექსპორტოდ იგზავნება. მნიშვნელოვანია აგრეთვე გემთმშენებლობა და გემთშეკეთება. დიდი საწარმოა ქ-ნა „კრასნაია კუზნიცა". განვითარებულია საშენ მასალათა წარმოება, კვების (თევზკომბინატი, ხორცკომბინატი და სხვ.) მრეწვ., სელაპის ქონისა და წყალმცენარეების, ზღვის ნადირთა (სელაპის, მორჟის) ტყავის დამუშავება, ტრიკოტაჟის და ფეხსაცმლის წარმოება.

ა. სამეცნ. და კულტ. ცენტრია. 3 უმაღლესი სასწავლებელი, 16 საშ. სპეცსასწავლებელი (მ. შ. საზღვ. სასწავლებელი დაარსებულია 1771), ჩრდ. საზღვ. გზის ჰიდროგრ. ბაზა, მხარეთმცოდნეობის მუზეუმი, სახვითი ხელოვნ. მუზეუმი, 2 თეატრი, ცირკი. არქიტ. ნაგებობათაგან აღსანიშნავია ქარვასლა (1668—84, არქიტ. დ. სტარცევი), ახალი დვინის ციხესიმაგრე და სხვ.

**ᲐᲠᲮᲐᲜᲒᲔᲚᲡᲙᲘᲡ ᲝᲚᲥᲘ,** შედის რსფსრ-ში. შეიქმნა 1937 წ. 23 სექტ. ფართ. 587,4 ათ. *კმ*². მოსახლ. 1401 ათ. კაცი (1970), მ. შ. 66% ქალაქად ცხოვრობს. ცენტრი — ქ. არხანგელსკი. ჩრდ-ით აკრავს თეთრი, ბარენცის და კარის ზღვები. ა. ო-ში შედის ნენთა ნაციონალური ოკრუგი და ჩრდ. ყინულოვანი ოკეანის კ-ები: ახალი მიწა, ფრანც-იოსების მიწა, სოლოვეცკის და სხვ. ზედაპირი ძირითადად ვაკეა. მთავარი მდ-ებია ჩრდ. დვინა, ონეგა, მეზენი, პეჩორა. ოლქის ძირითადი ნაწილი მდებარეობს ტაიგის ზონაში, ჩრდ.-აღმ. ნაწილი კი — ტუნდრაში, ა. ო. სსრ კავშირის ხე-ტყის დამზადების, სახერხი მრეწვ. და ტყის ექსპორტის უდიდესი რ-ნია. განვითარებულია მანქანათმშ., ცელულოზა-ქაღალდის (არხანგელსკი, კოტლასი), სატყეო ქიმიის, კვების და მსუბუქი მრეწველობა. სარძევე მეცხოველეობა (ხოლმოგორის მაღალპროდუქტიული ჯიშის მეწველი პირუტყვი). მარცვლეულის, კარტოფილის, ბოსტნეულის, სელის ნათესები. ჩრდ-ში განვითარებულია მეირმეობა, ნადირთმოშენება, ნადირობა, თევზჭერა, ზღვის ნადირთრეწვა. წყლის ტრანსპ. უმნიშვნელოვანესი სისტემაა ჩრდ. დვინა შენაკადებით. დიდი საზღვ. და სამდ. ნავსადგურია არხანგელსკი.

**ᲐᲠᲮᲐᲜᲒᲔᲚᲡᲙᲝᲔ,** XVIII—XIX სს. რუსული საკარმიდამო ანსამბლი მოსკოვიდან 20 კმ-ზე. 1703—1810 ა. თავად გოლიცინების საკუთრება იყო, 1810—1917 — თავად იუსუპოვებისა. ამჟამად მუზეუმია. კლასიციზმის სტილით ნაგებ ანსამბლში (1813-იდან მშენებლობაში მონაწილეობდნენ: არქიტექტორები ო. ბოვე, ე. ტიურინი, ს. მელნიკოვი და სხვ.) შედის სვეტებიანი სასახლე (1780, შევალიე დე გერნის პროექტი), პარკი ქანდაკებებით, შადრევნებითა და საპარკო ნაგებობებით, თეატრი, შემონახულია ძვ. დეკორაციები, ავეჯი, კერამიკა; აგრეთვე მდიდარი ბ-კა, სურათები (ვან დეიკის, ტიეპოლოს, ბუშესა და სხვ. ტილოები), ანტიკ. ქანდაკების

არხანგელსკოე. სასახლის ოვალური დარბაზი.




არხანგელსკოე. სასახლე. 1780-იანი წწ. პროექტი. არქიტექტორი დე გერნი.

ორიგინალები, ფალკონესა და ე. ბუშარდონის ქანდაკებები და სხვ. ა-ს ანსამბლში შედის აგრეთვე მიქელ მთავარანგელოზის ეკლესია (1646) და ორანჟერეების ადგილას აშენებული ორი სანატორიუმი (1934—37, სამხ. ინჟინერი ვ. აპიშკოვი). 1965 ა-ში ჩატარდა სარესტავრაციო სამუშაოები.

**არხარი,** ა რ გ ა ლ ი, ა რ კ ა რ ი, კ ა ჩ კ ა რ ი (Ovis ammon), გარეული ცხვარი. ბინადრობს შუა და ცენტრ. აზიაში, სსრკ-ში — შუა აზიისა და ყაზ. მთებში, ნაწილობრივ სამხრ. ციმბირსა და იმიერბაიკალეთში. განარჩევენ რამდენიმე გეოგრ. რასას, რ-ებიც განსხვავდებიან ზომით, რქების ფორმითა და მატყლის ფერით. ზოგი მათგანის წონა 200 *კგ*-მდეა. ა-ის მაკეობა გრძელდება 5 თვე. გაზაფხულზე შობს ერთ (იშვიათად ორ) კრავს. ძვირფასი სანადირო-სარეწაო ობიექტია. მერინოსთან ა-ის ჰიბრიდიზაციით ყაზახეთში მიღებულია დიდი ზომისა და მთამაღლის საარსებო პირობებთან კარგად შეგუებული შინაური ცხვრის მაღალპროდუქტიული ჯიში — არხარმერინოსი (იხ. *ყაზახური არხარმერინოსი*).

**არხარმერინოსი,** იხ. *ყაზახური არხარმერინოსი*.

**არხაჯის ბალახი** (Suaeda altissima), ერთწლოვანი ბალახოვანი მცენარე ნაცარქათამასებრთა ოჯახისა. აქვს წვნიანი ფოთლები და 2 *მ*-მდე სიმაღლის ღერო, რ-იც ხშირად ხევდება. მლაშობურაა, იზრდება უმეტესად უდაბნოსა და ნახევრად უდაბნოში დამლაშებულ ადგილებში (ბიცობიან ნიადაგზე). გავრცელებულია ხმელთაშუა ზღვის ქვეყნებში, ირანში, შუა აზიასა და მონღოლეთში. საქართველოში იზრდება მესხეთში, შიდა და ქვემო ქართლში მტკვრისპირა ვაკესა და მთისწინებზე. მრავლდება ვეგეტატიურად. ვითარდება არხაჯებზე (საქონლის საყარი), სარწყავი არხების პირას და დანაგვიანებულ ადგილებში. ა. ბ. გამოიყენება სოდის მისაღებად. ყლორტებისა და ფოთლებისაგან ზოგან მხალს ამზადებენ. თესლი შეიცავს 16% ზეთს. მოყინვის შემდეგ ა. ბ-ს საქონელი ჭამს.

*მ. სახოკია.*

**არხენტინო,** ლ ა გ ო - ა რ ხ ე ნ ტ ი ნ ო (Lago Argentino), მორენებით შეგუბებული მყინვარული ტბა არგენტინის სამხრ. ნაწილში (პატაგონია). ფართ. 1400 *კმ*². საშ. სიღრმე დაახლ. 300 *მ*. დას. სანაპირო მთიანია, ფიორდისებრ ყურეებში მყინვარები ეშვება. აღმ. ნაპირი ვაკეა და პატაგონიის პლატოს ეკვრის. ტბაში ჩაედინება მდ. ლეონა, გამოედინება მდ. სანტა-კრუსი, რ-იც ატლანტის ოკეანეს ერთვის.

**არხი** ჰ ი დ რ ო ტ ე ქ ნ ი კ ა შ ი, გრუნტში (თხრილში ან ყრილში) გაყვანილი კალაპოტი (წყალსატარი), რ-შიც წყალი დაწნევის გარეშე მიედინება. დანიშნულების მიხედვით ა. შეიძლება იყოს ენერგეტ. (სადერივაციო), სარწყავი (საირიგაციო), სანაოსნო (სანავიგაციო), სადრენაჟო (ჭაობების ამოსაშრობი), წყალმომარაგების, ხე-ტყის დასაცურებელი, თევზსატარი, კომპლექსური და სხვ. ე ნ ე რ გ ე ტ ი კ უ ლ ა-ს იყენებენ სათავე ნაგებობიდან წყლის ჰიდროელექტროსადგურთან მისაყვანად (იხ. ნახ.), აგრეთვე ტურბინებში გამოყენებული წყლის მდინარეში ჩასაშვებად. ენერგეტ. ა-ის სიგრძე 5—20 *კმ*-ია (ზოგჯერ მეტიც), წყლის ხარჯი ჩვეულებრივად 10 $მ^3/წმ$-იდან 100—200 $მ^3/წმ$-მდეა (ხანდახან 1500 $მ^3/წმ$-ს აღწევს). რიონჰესის სადერივაციო და წყალსარინი ა-ების საერთო სიგრძეა 7,5 *კმ*, ხოლო წყლის ხარჯი — 100 $მ^3/წმ$. ს ა რ წ ყ ა ვ ი ა. სამგვარია: მაგისტრ. (რ-ითაც მდინარიდან, წყალსაცავიდან ან ტბიდან წყალი მიედინება სარწყავ მიწამდე); მანაწილებელი (მაგისტრ. ა-იდან მიღებულ წყალს ანაწილებს სარწყავ მიწებს შორის) და სარწყავ-მანაწილებელი (წყალს უშუალოდ აწვდის სარწყავ ნაკვეთს). სარწყავი ა. მდინარიდან წყალს თვითდინებით ან გადატუმბვით ღებულობს. მისი სიგრძე ათეული და ზოგჯერ ასეული *კმ*-ია, წყლის ხარჯი კი — ათეული და ასეული $მ^3/წმ$.

ს ა ნ ა ო ს ნ ო ა. შეიძლება იყოს შემაერთებელი, შემოსავლელი ან მისასვლელი. შემაერთებელი ა. გაჰყავთ სანაოსნო მდინარეებსა, ტბებსა და ზღვებს შორის. ასეთია სუეცისა და პანამის ა-ები, საბჭ. კავშირში თეთრი ზღვა-ბალტიის, ვოლგა-დონის ა-ები და სხვ. შემოსავლელი ა. გაჰყავთ ძირითად სანაოსნო გზაზე რაიმე დაბრკოლების (მაგ., ჭორომების ან წყალვარდნილების) შემოსავლელად. მისასვლელი ა. გაჰყავთ წყალქვეშ, ნავსადგურის მისასვლელთან, რომელსაც წყლის სიღრმე საკმარისი არ არის გემების მიმოსვლისათვის. სანაოსნო ა. არის ღია (ურაბო) და რაბიანი (იხ. რაბი). წ ყ ა ლ მ ო მ ა რ ა გ ე ბ ი ს ა-ის დანიშნულებაა მდინარიდან ან ტბიდან წყლის მიწოდება დასახლ. პუნქტებისათვის, საწარმოებისათვის და სხვ.. ჭ ა ო ბ ი ს ა მ ო ს ა შ რ ო ბ ი ა-ისა — სადრენაჟო ქსლიდან წყლის შეგროვება და მისი მიყვანა წყალმიმღებამდე (მდინარე, ზღვა, ტბა); ხ ე-ტ ყ ი ს დ ა ს ა ც უ რ ე ბ ე ლ ი ა-ისა კი — ხე-ტყის დაცურება დამზადების ადგილიდან მდინარემდე ან სახერხ ქ-ნამდე. თ ე ვ ზ ს ა ტ ა რ ი ა. გაჰყავთ ხელოვნური ქვირითსაყრელი გუბურების მდინარეებთან დასაკავშირებლად, თევზის გასატარებლად ჰიდროტექ. ნაგებობათა შემოვლით. კ ო მ ბ ი ნ ი რ ე ბ უ ლ ი ა ნ უ კ ო მ პ ლ ე ქ ს უ რ ი ა. ერთდროულად რამდენიმე მიზანს ემსახურება.

ა-ის განივი კვეთის ფორმას განაპირობებს მისი დანიშნულება, გრუნტის სამშენებლო თვისებები, მიწის სამუშაოთა შესრულების პირობები და სხვ. რბილ გრუნტში გაყვანილი ა-ის კვეთი უმთავრესად ტრაპეციული და პოლიგონალური ფორ-



არხი. სადერივაციო ტიპის ჰესის სქემა: 1. სადერივაციო მიმყვანი არხი; 2. სადერივაციო სარინი არხი; 3. ჰესის შენობა; 4. საწნეო აუზი; 5. წყალსაგდები არხი; 6. წყალსაღები; 7. მდინარე.

## არხანგელსკის ოლქი



1. კიროვის ოლქი, 2. პერმის ოლქი


ლაჟანურჰესის სადერივაციო არხი.



არხიანი ტრანზისტორის სქემა: 1. წაკვეთის წერტილი; 2. მოცულობითი მუხტის არე; 3. გამოსადენი (კათოდი); 4. ჩასადენი (ანოდი); 5. საკეტი(ბადე).


ი. არხიპოვა.


ა. არხიპოვი.

მისაა. ა-ის კვეთის ზომებს განსაზღვრავენ ჰიდრავ. გაანგარიშებით, რ-ის დროსაც ითვალისწინებენ წყლის ხარჯსა და დინების დასაშვებ სიჩქარეს. სანაოსნო და ხე-ტყის დასაცურებელი ა-ების კვეთის განსაზღვრისას ამ მონაცემებთან ერთად ითვალისწინებენ გასატარებელი გემებისა და ტივების გაბარიტებს. ა-ში წყლის დინების დასაშვებ სიჩქარეებს აქვს ზღვრული მნიშვნელობები; მაქს. მნიშვნელობისას წყლის დინების სიჩქარე ისეთი უნდა იყოს, რომ ა-ის კალაპოტი არ წაირეცხოს, მინ. მნიშვნელობისას კი დინების სიჩქარემ არ უნდა გამოიწვიოს კალაპოტის დალამვა და მის ზედაპირზე მცენარეების ზრდა. წყლის დინებისა და ტალღებისაგან კალაპოტის დასაცავად, აგრეთვე გრუნტში ფილტრაციით გამოწვეული წყლის დანაკარგების, ფსკერისა და ფერდის სიმქისის შესამცირებლად (ა-ის გამტარუნარიანობის გასადიდებლად) ა-ის კალაპოტს აპირკეთებენ.

ა-ების მშენებლობას დიდი ხნის ისტორია აქვს. სარწყავი ა-ები გაჰყავდათ უძველეს დროში ეგვ., ჩინ. და ინდ. გვალვიან რ-ნებში. 3 ათასი წლის წინ სარწყავი ა-ები იყო ამიერკავკ. ტერიტორიაზე (ურარტუს სახელმწიფოში).

საქართველოში სარწყავი ა-ების გაყვანა ძვ. წ. VI—V სს-ში დაიწყო. ამ დროს გაიყვანეს ურბნისის ზედა რუ, მუხრანის დიდი რუ და ტირიფონის ა. VI—X სს. გაიყვანეს რუისის, წილკნის, სამთავისის და სხვა ა-ები. XII—XIII სს. აშენეს ძველი ალაზნის სარწყავი ა., რ-იც ხალხში „თამარის ა-ის" სახელწოდებითაა ცნობილი. XVI ს-ში გაიყვანეს გრემის, ხოლო XVIII—XIX სს-ში — ივრის ა-ები. საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ არხების მშენებლობამ გეგმაზომიერი ხასიათი მიიღო. 1952 მწყობრში ჩადგა სამგორის სარწყავი სისტემა. საქართველოში შედარებით დიდი სარწყავი ა-ებია ალაზნის (92 *კმ*), ზედა სამგორის (85 *კმ*), ტირიფონის (48 *კმ*), ტაშისკარის (45 *კმ*). მშენებარე ზედა ალაზნის ა-ის საერთო სიგრძე გვირაბების ჩათვლით 190 *კმ* იქნება, ხოლო წყლის ხარჯი — 24 $მ^3/წმ$.

შუა საუკუნეებში დაიწყო სანაოსნო ა-ების მშენებლობა. ასეთი ა-ები აშენდა ჰოლანდიაში, საფრანგეთსა და ინგლისში; შემდგომ აიგო სუეცისა (1859—69) და პანამის (1880—1915) სანაოსნო ა-ები. სსრკ-ში მნიშვნელოვანია თეთრი ზღვა — ბალტიის (1931—33), მოსკოვი—ვოლგის (1933—37), ლენინის სახ. ვოლგა-დონის (მწყობრში ჩადგა 1952) სანაოსნო, დიდი ფერღანის საირიგაციო (1939—41) და სხვ. ა-ები.

*ლიტ.*: შ ე ნ გ ე ლ ი ა პ., ჰიდროელექტრული სადგურები, თბ., 1967; Б о г о с л о в с к и й М. А., Внутренние водные пути, 2 изд., М., 1948; Б о ж и ч П. К., Морские каналы и их обстановка, М., 1948; Г р и ш и н М. М., Гидротехнические сооружения, М., 1962.

*პ. შენგელია.*

**არხი** კავშირგაბმულობისა, მოწყობილობათა კომპლექსი, რ-იც ერთმანეთთან აკავშირებს სიგნალების გადამცემებსა და მიმღებებს. კავშირგაბმ. ა-ში შედის *კავშირგაბმულობის ხაზი* (სადენიანი ან უსადენო), რ-იც აერთებს სატელეგრაფო, სატელეფონო, სამაუწყებლო და სხვა სახის მოწყობილობებს. კავშირგაბმ. ერთი ხაზით შეიძლება მრავალი არხის შექმნა (იხ. *მაღალსიხშირული ტელეფონირება*, *მრავალარხიანი ტელეგრაფირება*). კავშირგაბმ. ა-ებს განასხვავებენ გადასაცემი იმპულსების სიხშირის, მიმდევრობისა და სხვა ნიშნების მიხედვით. *ვ. ჯაფარიძე.*

**არხი** ტელემექანიკური, ტელემართვის ან ტელეკონტროლის სისტემებში კოდირებული სიგნალების გადამცემ მოწყობილობათა ერთობლიობა, რ-იც მოქმედებს მართული ობიექტების შემსრულებელ ორგანოებსა და მექანიზმებზე ან გვაწვდის სიგნალებს მათი მდგომარეობის შესახებ. ა. შედგება გადამწოდის (ინფორმაციის წყარო), *შიფრატორის*, გადამცემის, *კავშირგაბმულობის ხაზის* მიმღებისა და *დეშიფრატორისაგან*. კოდირებულ (მოდულირებულ) ცნობას გადასცემენ რადიოარხებით, სადენიანი და რადიოსარელეო კავშირგაბმ. ხაზებით. მაგ., დედამიწის ხელოვნურ თანამგზავრებს ან მთვარის ავტომ. სადგურებს მართავენ ტელემექან. სისტემის ა-ით (სიგნალები გადაიცემა რადიოთი). ტელემართვისა და ტელეკონტროლის თანამედროვე სისტემები კავშირგაბმ. ერთ ხაზზე მრავალი ათეული ტელემექან. ა-ის შექმნის საშუალებას იძლევა.

**არხიანი ტრანზისტორი,** ველიანი ტრანზისტორი, უნიპოლარული ტრანზისტორი, ალკატრონი, ტესნეტრონი, *ტრანზისტორი*, რ-საც აქვს მუხტის ძირითადი მატარებლების ნაკადისათვის განკუთვნილი მართული არხი. ა. ტ-ში ორ ელექტროდს შორის გამავალ დენს მართავს მესამე ელექტროდზე მოდებული ძაბვა. მუშაობის პრინციპის მიხედვით ა. ტ. ვაკუუმური *ტრიოდის* ანალოგიურია, ხოლო მისი მუშა მახასიათებლები *პენტოდის* მახასიათებლების მსგავსია. ა. ტ. იმით განსხვავდება ტრანზისტორების სხვა ტიპებისაგან, რომ მასში დენი წარმოიქმნება მხოლოდ მუხტის ძირითადი მატარებლებისაგან (ნხ.). ა. ტ-ს აქვს დიდი შესასვლელი (10 *მეგომ*-მდე) და გამოსასვლელი (500 *კომ*-მდე) წინაღობები და ძალიან მცირე ინერციულობა მმართველი ელექტროდიდან ანოდურ წრედში ელექტრული სიგნალის გადაცემისას, რის გამო მაქს. მუშა სიხშირის ზღვრები მოთავსებულია რამდენიმე ათასი *მგჰც* სიხშირის დიაპაზონში. ა. ტ-ს იყენებენ მუდმივი დენის მაძლიერებლებსა და შემზღუდველებში (ბგერითი და მაღალი სიხშირის დიაპაზონში), სათვლელ მოწყობილობებსა და ოპტ. ელემენტების მართვის სქემებში, რადიომიმღებებსა და საზომ მოწყობილობებში და სხვ. ა. ტ-ით შეიძლება შეიქმნას სქემები 1—2 სტანდ. ელემენტის გამოყენებით. ამასთან, ერთი ა. ტ-ის დახმარებით შესაძლებელია სქემის ყველა ელემენტის (რეზისტორები, კონდენსატორები და სხვ.) მოდელირება განსაკუთრებით მიზანშეწონილია ა. ტ-ის გამოყენება იმ შემთხვევაში, როცა საჭიროა დიდი შესასვლელი წინაღობა და მცირე ხმაური (0,4 დბ-მდე). ელექტრონული სქემების აგება პენტოდური სქემების აგების ანალოგიურია.

**არხიზის ნაქალაქარი,** X—XII სს. ალანთა ქალაქის ნანგრევები ჩრდ. კავკასიაში, სოფ. ქვემო არხიზთან (ყარაჩაი-ჩერქეზეთის აო). გაითხარა 1960—63. შემორჩენილია ქალაქის გალავნის, ეკლესიებისა და სხვა ნაგებობათა ნანგრევები, ქუჩების და მოედნების ნაშთები.

**არხილოსკალო,** სოფელი წითელი წყაროს რ-ნში, სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., სამთაწყარო). მდებარეობს შირაქის ველზე. ზ. დ. 700 *მ*, წითელი წყაროდან 35 *კმ;* ადგილ. მნიშვნელობის კლიმ. კურორტი. ჰავა — ზომიერად კონტინენტური. იცის რბილი, უთოვლო ზამთარი (იანვ. საშ. ტემპ-რა —1,5°C) და ცხელი მშრალი ზაფხული (ივლ. ტემპ-რა 21,7°C). მზის ნათების ხანგრძლივობა 2291 *სთ*, ნალექები 648 *მმ* წელიწადში. სამედ. ჩვენება: თირკმლების ქრონ. დაავადება. ბავშვთა ნეფროლოგიური სანატორიუმი. სეზონი ივნისიდან ოქტომბრამდე. კოროვის სახ. კოლ-ბა (მევენახეობა, მემინდვრეობა, მეცხოველეობა), მანქანა-მეცხოველეობის სადგ., საშ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, ამბულ., აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**არხილოსკალოს სამაროვანი,** ძვ. და ახ. წ. I სს. არქეოლ. ძეგლი წითელი წყაროს რ-ნში, მდ. ალაზნის მარჯვ. ნაპირზე, სოფ. არხილოსკალოდან 5 *კმ*-ზე მდებარე ადგილ „პატარა ყურეში". გაითხარა 1937 გ. ნიორაძის ხელმძღვანელობით. ორმო-სამარხებში აღმოჩნდა მრავალრიცხოვანი ნივთიერი მასალა: თიხის ჭურჭელი, რკინის სასხლავი, ბრინჯაოსა და რკინის სამკაული და სხვ. ა. ს-ის გათხრები საფუძვლად დაედო ალაზნის ველის კულტ. შესწავლას (იხ. *ალაზანიალოოილუთეფეს კულტურა*).

*ლიტ.*: ნ ი ო რ ა ძ ე გ., ალაზნის ველის გათხრები, თბ., 1940.

*რ. რამიშვილი.*

**არხიპოვა** ირინა კონსტანტინეს ასული (დ. 2. XII. 1925, მოსკოვი), რუსი საბჭ. მომღერალი (მეცო-სოპრანო). სსრკ სახ. არტისტი (1966), სკკპ წევრი 1963-იდან, სსრკ უმაღლესი საბჭოს VI მოწვევის დეპუტატი. დაამთავრა მოსკ. არქიტ. ინ-ტი (1948) და მოსკ. კონსერვატორია (1953). ა-ს დებიუტი შედგა სვერდლოვსკის ოპერისა და ბალეტის თეატრში. 1956-იდან მოსკ. დიდი თეატრის სოლისტია. აქვს ძლიერი ხმა, გამოირჩევა დახვეწილი ოსტატობითა და არტისტიზმით. ა-ს რეპერტუარიდან აღსანიშნავია მარინა მნიშეკის (მუსორგსკის „ბორის გოდუნოვი"), ამნერისის (ვერდის „აიდა"), კარმენის (ბიზეს „კარმენი") და სხვ. პარტიები.

**არხიპოვი** აბრამ ეფიმის ძე [15(27). XII. 1862, სოფ. ეგოროვო, რიაზანის გუბ., — 25. IX. 1930, მოსკოვი], რუსი საბჭ. ფერმწერი, რსფსრ სახ. მხატვარი (1927). სამხატვრო აკად. ნ. წ. (1916-იდან). მოძრავ სამხატვრო გამოფენათა ამხანაგობის (1891-იდან) და რუს. მხატვართა კავშირის წევრი (1904-იდან). 1924-იდან რევ. რუს. მხატვართა ასოციაციის წევრი. სწავლობდა მოსკ. ფერწერის, ძერწვისა და ხუროთმოძღვრების სასწავლებელში (1877—83; 1886—88) და პეტერბ. სამხატვრო აკადემიაში (1884—86). 1880-იან წლებში ქმნის ჟანრულ სურათებს, უმთავრესად გლეხების ცხოვრებიდან, 90-იან წლებში კი ჟანრულ-ლირ. პეიზაჟებს, რ-ებშიც ე. წ. „პეიზაჟური განწყობილება" ორგანულად ერწყმის სურათზე გამოსახულ ადამიანთა ემოციებს. ამ პერიოდში იგი დიდ მნიშვნელობას ანიჭებს *პლენერს*. 1900—10-იან წლებში ა. ხატავს ჩრდილოეთის პეიზაჟებს, აგრეთვე პორტრეტებს (უმეტესად გლეხი ქალებისა). მთავარი ნამუშევრებია: „მრეცხავები" (ორი ვარიანტი, 1890, რუს. მუზეუმი, ლენინგრადი, 1901, ტრეტიაკოვის გალერეა), „მდინარე ოკაზე" (1890), „ჩრდილოეთის სოფელი" (1902), „სტუმრები" (1919), „ქალი სურით" (1927, ყველა ტრეტიაკოვის გალერეა) და სხვ.

**არხიპოვი** ვასილი სერგეის ძე [დ. 9(22). XII. 1906, სოფ. ტიუტნიარი, ახლანდ. ჩელიაბინსკის ოლქი], სატანკო ჯარების გენ-პოლკოვნიკი. საბჭ. კავშირის ორგზის გმირი. სკკპ წევრი 1931-იდან. საბჭ. არმიაშია 1928-იდან. დაამთავრა გენ. შტაბის აკადემია (1950). საბჭ. კავშირის გმირის წოდება მიენიჭა საბჭ. კავშირფინეთის ომის დროს მტრის თავდაცვის წარმატებით გარღვევისათვის 1940 წ. 21 მარტს და მეორედ 1944 წ. 23 სექტ. დიდ სამამულო ომში 53-ე სატანკო ბრიგადის უნარიანი მეთაურობისათვის ქ. პერემიშლის აღებისა და მდ. ვისლის გადალახვის დროს. დაჯილდოებულია 3 ლენინის ორდენითა და 7 სხვა ორდენითა და მედლებით.

**არხიპოვი** ივანე ვასილის ძე [დ. 18. IV. (1. V), 1907, კალუგა], საბჭ. სახელმწ.

და პარტ. მოღვაწე. სკპ წევრი 1928-იდან. დაიბ. რკინიგზის მუშის ოჯახში. დაამთავრა კალუგის სახელოსნო სკოლა (1921), მოსკოვის ჩარხ-ინსტრუმენტების ინ-ტი (1932). 1921-იდან მუშაობდა სიზრან-ვიაზმის რკინიგზის მთავარ სახელოსნოებში. 1932 ქარხნის საკონსტრუქტორო ბიუროს ინჟინერია (ქ. კოვროვი), 1933-იდან —ძერჟინსკის სახ. მეტალ. ქარხანაში ოსტატი, უფრ. ოსტატი, საამქროს უფროსის მოადგილე, საამქროს უფროსი (ქ. დნეპროძერჟინსკი), 1937—კრივოი როგის მეტალ. ქარხნის მთავარი მექანიკოსი. 1938 აირჩიეს პარტიის კრივოი როგის საქალაქო კომიტეტის პირველ მდივნად, 1939 სკპ (ბ) ცკ კადრების სამმართველოს განყ-ბის გამგედ. 1943-იდან სსრკ ფერადი მეტალურგიის სახალხო კომისრის პირველი მოადგილე. (1946-იდან მინისტრის პირველი მოადგილე). 1958—სსრკ მინისტრთა საბჭოს საგარეო ეკონ. ურთიერთობის სახელმწ. კომიტეტის თავ-რის მოადგილე (1959-იდან პირველი მოადგილე). 1974 მარტიდან სსრკ მინისტრთა საბჭოს თავ-რის მოადგილე. სსრკ IX მოწვევის უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია სამი ლენინის ორდენით, ოქტომბრის რევოლუციისა და შრომის წითელი დროშის ორდენებითა და მედლებით.


ვ. არხიპოვი.

**არხის გამტარუნარიანობა,** არხის ტევადობა, ინფორმაციის მაქს. რაოდენობა გამოსავალ სიგნალში ყველა დასაშვები შესავალი სიგნალის მიმართ. იხ. აგრეთვე *ინფორმაციული არხი.*

**„არხიტექტურა სსსრ“,** დასურათებული ჟურნალი, სსრკ სახმშენის სამოქალაქო მშენებლობისა და არქიტექტურის სახელმწ. კომიტეტის და სსრკ არქიტექტორთა კავშირის ორგანო. გამოდიოდა მოსკოვში (1933 ივლ.—1941 ივნ. ყოველთვიურად, 1942—47—არაპერიოდულად;) 1948-იდან ჟურნალის გამოცემა შეწყდა, 1951 ნოემბრიდან კი ისევ ყოველთვიურად გამოდის, აშუქებს ქალაქთმშენებლობის, საცხოვრ., საზ. და სამრეწვ. ნაგებობათა არქიტექტურის, ტიპობრივი დაპროექტების, არქიტ. ისტ. და თეორიის საკითხებს. ტირაჟი 22 ათას ეგზემპლარზე მეტი (1970, იანვ.).

**არხოტი,** უღელტეხილი აღმ. კავკასიონზე, კიდეგანის ქედზე, სიმაღლე 3235 *მ*. აკავშირებს სნოს ხეობას არხოტის ხეობასთან. სოფ. ჯუთიდან (ყაზბეგის რ-ნი) გადის საცალფეხო ბილიკი პირიქითა ხევსურეთის ყოფ. არხოტის თემში (სოფლები ახიელი და ამღა).

**არხოტი,** არხოტის ხეობა, ხეობა პირიქითა ხევსურეთში. ძველად ა-ის ხეობის მოსახლ. გაერთიანებული იყო არხოტის თემში, რ-ის ორი სოფელი ახიელი და ამღა კიდევ არსებობს, ხოლო სოფ. ჭიმღა გაუკაცრიელდა.


არხოტის ხეობა.

**არხოტი,** სოფელი თეთრი წყაროს რ-ნში (შხვეტილის სოფსაბჭო), თრიალეთის ქედის სამხრ. კალთაზე, მდ. ალგეთის ნაპირზე. ზ. დ. 1230 *მ*, თეთრი წყაროდან 59 *კმ*. მოსახლ. დასაქმებულია მანგლისის მერძევეობის საბჭ. მეურნეობაში. დაწყ. სკოლა, რვაწლ. სკოლა სოფ. შხვეტილაში (3 *კმ*), ბ-კა.

**არხოტისთავი,** მწვერვალი აღმ. კავკასიონზე, მდ. არხოტისწყლის სათავესთან. სიმაღლე 3247 *მ*. აგებულია ქვედაიურული თიხაფიქლებით. არის მეოთხეული გამყინვარების ნიშნები. კალთებზე ალპ. მდელოებია.

**არხოტისწყალი,** ცირცლოვანისწყალი, მდინარე კავკასიონის მთავარი წყალგამყოფი ქედის ჩრდ. კალთაზე. მდ. ასის ზემო მონაკვეთი. სათავე აქვს არხოტის უღელტეხილთან. სიგრძე 23 *კმ*, აუზის ფართ. 242 *კმ²*. სოფ. ახიელთან მარცხნიდან უერთდება მდ. ახიელისწყალი. აქედან *ასა* ეწოდება. საზრდოობს თოვლის, წვიმისა და მიწისქვეშა წყლით. წყალდიდობა იცის გაზაფხულზე, წყალმცირობა—ზამთარში.

*ი. აფხაზავა.*


არხოტისწყალი როშკის უღელტეხილთან.

**არხოტის ჯვარი,** არხოტის ხეობის (პირიქითა ხევსურეთი) მთავარი სათემო ღვთაება (ჯვარი), რ-საც ქრისტიანობის გავლენით მიქელ მთავარანგელოზსაც უწოდებენ. ა. ჯ. თემის მფარველი, მოლაშქრე ღვთაებად ითვლებოდა, მორწმუნეთა წარმოდგენით, ღვთაების დამხმარე ზებუნებრივ არსებებთან — ლაშქარ-მწევრებთან ერთად უშუალოდ მონაწილეობდა ბრძოლებში და თავის საყმოს ამარჯვებინებდა. მის ძირითად (უნჯ) ყმებად სოფ. ახიელში მცხოვრები ჯაბუშანურები ითვლებოდნენ. ამავე გვარისა იყო ჯვრის ხელოსანიც (ხევისბერი). ა. ჯ-ის მოძმე ღვთაებებად მიაჩნდათ *ანატორის ჯვარი* და ხონეს მთავარანგელოზი.

*ლიტ.*: Бардавелидзе В. В., Древнейшие религиозные верования и обрядовое графическое искусство грузинских племен, Тб., 1957.


არხოტის ჯვარი.

**არხსათხრელი,** ტრანშეების, კიუვეტების, სარწყავი არხების, საშრობი თხრილებისა და სხვ. გასაყვანი მანქანა. ა-ების უმრავლესობა დამონტაჟებულია ტრაქტორის ბაზაზე. ა-ებს ერთმანეთისაგან განასხვავებენ იმის მიხედვით, თუ როგორია მათი მუშა ორგანო: აქტიური (ფრეზიანი, მრავალციცხვიანი ჯაჭვური ანდა როტორული), პასიური (გუთანი ან ფრთა), თუ კომბინირებული. ტრაპეციული კვეთის ტრანშეის გასათხრელად სპეც. მოწყობილობის ა. არსებობს. გაყინული გრუნტების დასამუშავებლად განკუთვნილ ა-ს სახეშეცვლილი მუშა ორგანო აქვს. ერთ- და ორფრეზიან ა-ს იყენებენ ტორფჭაობიან გრუნტებში (0,5—2 *მ* სიღრმის საშრობი თხრილების გასაყვანად); მრავალციცხვიან როტორულ და ჯაჭვურ ა-ს კი — მკვრივ გრუნტებში (2—3,5 *მ*-მდე სიღრმის სარწყავი არხებისა და სხვადასხვა დანიშნულების ტრანშეების გასაყვანად). ფრეზიან, როტორულსა და ჯაჭვურ ა-ებს არხი გაჰყავთ ერთი ან რამდენიმე გავლით (მანქანის გავლის რაოდენობას საზღვრავენ გრუნტის კატეგორიისა და არხის კვეთის მიხედვით); მათი მწარმოებლურობაა 100—3000 *მ³/სთ*. გუთნიანი (მისაბმელი ან კიდული) და ფრთიანი ა-ებისათვის საწევრად იყენებენ ტრაქტორს. ა-ს, რ-საც ორფრთიანი გუთნის მუშა ორგანო აქვს, ტრაქტორის ერთ ან რამდენიმე გავლაზე 0,4—1,2 *მ* სიღრმის არხი გაჰყავს. ფრთიანი ა-ის მუშა ორგანო — ორი სიმეტრიული ფრთა — შრედაშრე ამუშავებს გრუნტს და აყალიბებს არხის ფსკერსა და ფერდოებს (მწარმოებლურობა — 100 *მ³/სთ*-მდე). ჯაჭვური და როტორული ა-ები ციცხვებით თხრიან გრუნტს და განივი ტრანსპორტიორით ნაყარზე ან სატრანსპ. საშუალებებზე გადააქვთ. მეტისმეტად ტენიან, რბილსა და ფხვიერ გრუნტებზე მუშაობისას ა-ს უნდა ჰქონდეს გრუნტზე მცირე წნევა — არაუმეტეს 9 *მგნ/მ²* (0,9 *კგძ/სმ²*). ა-ს ფართოდ იყენებენ სახ. მეურნეობაში ტორფის საბადოთა დამუშავებისას და სხვადასხვა სახის მიწის სამუშაოთა შესრულებისას. *ი. ქართველიშვილი.*


არხსათხრელი, საერთო ხედი.

**არჟაკელი** (Lathyrus roseus), მრავალწლოვანი ბალახოვანი მცენარე პარკოსანთა ოჯახისა. აქვს მტევნებად შეკრებილი ვარდისფერი ყვავილები და გამხვილებული ფესურა, 30—100 *სმ* სიგრძის წახნაგოვანი ღერო და წყვილფოთოლაკიანი ფოთლები. გავრცელებულია მცირე აზიაში, სსრკ-ში—ყირიმსა და კავკასიაში. საქართველოში თითქმის ყველგან გვხვდება ტყისპირებსა და ბუჩქნარებში. დეკორ. მცენარეა. ა-ის ნორჩი ყლორტებისაგან ჩვენში მხალს ამზადებენ.

**არჯევანი,** მწვერვალი თრიალეთის ქედზე, მდ. თემმის სათავესთან. სიმაღლე 2759 *მ*. აგებულია შუაეოცენური ვულკანოგენური ქანებით. ა-ის კალთები შემოსილია (მცირედ) ალპ. და სუბალპ. მდელოებით. უფრო ქვევით წიფლის ტყეა.

**არჯევანიძე** გიორგი პავლეს ძე (24. I. 1863, სიღნაღი, — 16. I. 1940, თბილისი), რევოლუციამდელი რუსეთის არმიისა და საბჭ. სამხ. მოღვაწე. გენ.-მაიორი (1916). მონაწილეობდა რუს.-იაპ. ომში (1905 აგვისტოდან). I მსოფლიო ომის დროს თავი გამოიჩინა კავკასიის ფრონტზე. მონაწილეობდა არზრუმის ციხესიმაგრის გარემოცვა-აღებაში, ხელმძღვანელობდა კუპდაღის გადასასვლელისათვის ბრძოლას. საქართველოში საბჭ. ხელისუფლების გამარჯვების შემდეგ ა. შევიდა წითელ არმიაში, 1921 იყო ქართ. წითელი არმიის სარდლის განსაკუთრებულ დავალებათა შემსრულებელი, 1922 მაისიდან — ქართ. გაერთ. სამხ. სკოლის, ხოლო 1927 სექტემბრიდან ამიერკავკ. ქვეითთა სკოლის პედაგოგი. 1928 იანვრიდან პერსონალური პენსიონერი.

**არჯევან-სარვანი,** სოფელი წალკის რ-ნში (ბაშქოის სოფსაბჭო), თრიალეთის ქედის სამხრ. კალთაზე, ბარეთის ტბის ჩრდ-ით. ზ. დ. 1700 *მ*, წალკიდან 15 *კმ*; მოსახლ. დასაქმებულია კლდეკარის მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობაში. საშ. სკოლა, კლუბი, ბ-კა, ამბულ. ა-ის მიდამოებშია ღვთისმშობლის (წმინდა მარიამის) ეკლესია (XI—XII სს.) XI—XIII სს. მოხატულობის ნაშთითა და ლაპიდარული წარწერებით. ა-ის ძვ. სახელია ახალშენი. ა. უწოდეს 1829—30 ჩამოსახლებულმა სომხებმა და ბერძნებმა.

**არჯევნიშვილი** მარიამ ალექსის ასული (11. III. 1918, სოფ. ენისელი, ახლანდ. ყვარლის რ-ნი, — 25. XII. 1958, თბილისი), ქართველი მომღერალი, ხალხ. სიმღერების შემსრულებელი, ლოტბარი და ფანდურზე დაკვრის ვირტუოზი. საქ. სსრ ხელოვნების დამს. მოღვაწე (1951). ხელმძღვანელობდა თვითმოქმედ გუნდებსა და ხალხ. საკრავთა ანსამბლებს.

**არჯეში** (Argeş), ჟუდეცი სამხრ. რუმინეთში, მდ. არჯეშის აუზში. ფართ. 7282 *კმ²*. მოსახლ. 560,3 ათ. კაცი (1969). ადმ. ც. — ქ. პიტეშტი. ჟუდეცის ჩრდ. ნაწილი სამხრ. კარპატებს უკავია, სამხრეთი — მთისწინეთსა და ქვემო დუნაის დაბლობს. ტერიტ. დიდი ნაწილი ტყითაა შემოსილი, სამხრეთში სტეპური ლანდშაფტია.

ა. ინდუსტრ.-აგრ. რ-ნია. სახალხო ხელისუფლების წლებში განვითარდა ნავთობმოპოვებითი მრეწველობა. განვითარებულია სათთომოპოვებითი (ლიგნიტი, ქარსი), საფეიქრო, კვების, ხის დასამუშ., ტყავ-ფეხსაცმლის, ქიმ., სამკერვალო მრეწვ., საშენ მასალათა წარმოება, მანქანათმშენებლობა. მთისწინეთში ხეხილის დიდი ბაღები (უმთავრესად ქლიავი) და ვენახებია. სამხრეთში მოჰყავთ ხორბალი, სიმინდი, მზესუმზირა და შაქრის ჭარხალი. განვითარებულია სახორც-სარძევე მესაქონლეობა და მეცხვარეობა. მინერ. წყაროები. კურორტები.

**ასა** (სათავეში *არხოტისწყალი*), მდინარე ჩაჩნეთ-ინგუშეთის ასსრ-ში (სათავე

აქვს საქ. სსრ ტერიტორიაზე, პირიქითა ხევსურეთში, კავკასიონის მთავარი წყალგამყოფი ქედის ჩრდ. კალთაზე), მდ. სუნჯის მარჯვ. შენაკადი. სიგრძე 133 *კმ*, აუზის ფართ. 2060 *კმ*². ზემო დინებაში მთის მდინარეა, ქვემოთ — ბარისა. საზრდოობს თოვლის, წვიმისა და მიწისქვეშა წყლით. წყალდიდობა იცის გაზაფხულზე, წყალმცირეა ზამთარში.

*ი. აფხაზავა.*

**ასაბი,** ქალაქი და ნავსადგური ეთიოპიაში, წითელი ზღვის სანაპიროზე. 25 ათ. მცხ. (1967). გზატკეცილით უკავშირდება ქ. ადის-აბებას. აეროდრომი. ვაჭრობა პირუტყვით, ტყავით, ყავით, მარცვლეულით. ნავთობგადასამუშ. ქ-ნა, აშენდა სსრ კავშირის დახმარებით. ქვამარილის მოპოვება.

**ასაბია** (არაბ. საჰიბ, მრავლ.რიცხვი აჰსაბ — მეგობარ-ამხანაგები), ამხანაგი, თანამდგომი, მახლობელი, გულშემატკივარი (მაგ., მიცვალებულის დაკრძალვაზე შორიდან მოსული ჭირისუფლის მხლებელი).

ძვ. ქართ. სამართალში ა. ეწოდება თავდამსხმელის ღამხმარეს, პიროვნების მიმართ ჩადენილი ძალადობის თანამონაწილეს. „წამყვანელი კაცის" (მთავარი დამნაშავის) და მისი ა-ის პასუხისმგებლობა თანაბარი იყო; იმ პირს, ვისაც თავს დაესხნენ, ჰქონდა *აუცილებელი მოგერიების* უფლება როგორც „წამყვანელი კაცის", ასევე ა-ის მიმართ, პასუხს არ აგებდა მათი მოკვლისა თუ დაჭრისათვის; ა-ის სისხლის საზღაურის გადახდა, როგორც წესი, „წამყვანელ კაცს" ეკისრებოდა. ზოგიერთი საკანონმდებლო ძეგლი ითვალისწინებს ა-ის თანამონაწილეობის ცალკეულ შემთხვევებს და სხვადასხვაგვარად აწესრიგებს „წამყვანელი კაცის" პასუხისმგებლობას ა-ის წინაშე.

*წყარო*: სამართალი ბატონისშვილის ვახტანგისა, მმ. 24, 50—53, 55, წგნ.: ქართული სამართლის ძეგლები, ი. დოლიძის გამოც., ტ. 1, თბ., 1963; სამართალი ბერძული, მმ. 49, 68, იქვე; სამართალი ბექასი და აღბუღასი, მმ. 12, 15, 17, იქვე; სამართალი მეფის გიორგისა, მ. 141, იქვე.

*ნ. კორძაია-სამადაშვილი.*

**ასაგაი,** რკინისპირიანი სატყორცნი შუბი, დაახლოებით 2 *მ* სიგრძისა. მრავალი აფრ. ტომის (ძირითადად სამხრ.-აღმ. *ბანტუს*) სანადირო და საბრძოლო იარაღი. XIX ს. I ნახევარში *ზულუს* ტომების ბელადებმა ჩაკამ და დინგაანმა თავიანთ ჯარში საბრძოლო იარაღად გამოიყენეს.



ასაგაი.

**ასადი** ჰაფეზ (დ. 1930), სირიის არაბთა რესპ. (სარ) პრეზიდენტი 1971 მარტიდან. დაამთავრა საავიაციო კოლეჯი. 1963 აირჩიეს არაბთა სოციალ. აღორძინების პარტიის (ასაპ) ხელმძღვანელობის წევრად. მონაწილეობდა 1966 წლის „23 თებერვლის მოძრაობაში", რ-ის შედეგად სირიაში ხელისუფლებას სათავეში ჩაუდგა ასაპ-ის მემარცხენე ფრთა. 1964—70 იყო სამხ.-საჰაერო ძალების სარდალი, 1966—70 — თავდაცვის მინისტრი. 1970 ნოემბრიდან — 1971 მარტამდე პრემიერ-მინისტრი. 1971 მაისიდან ასაპ რეგიონალური (სირიის) ხელმძღვანელობის მდივანია.

**ასადი ტუსი** აბუ მანსურ ალი იბნ აჰმად (XI ს. დასაწყისი, ქ. ტუსი, — XI ს. 80-იანი წწ.), ირანელი პოეტი და ლექსიკოგრაფი. ფირდოუსის „შაჰნამეს" მიბაძვით დაწერა ვრცელი პოემა „გერშასფნამე", რ-შიც გადმოსცა სპარს. თქმულებათა გმირის გერშასფის საბრძოლო და სამიჯნურო საქმენი. ა. ტ-ს ეკუთვნის გაბაასების ჟანრის (მუნაზარე) პირველი ნიმუშები ახ. სპარს. ლიტ-რაში („დღისა და ღამის გაბაასება" და სხვ.). მანვე შეადგინა სპარს. ენის განმარტებითი ლექსიკონი „ლუღათე ფურს", რ-შიც საილუსტრაციოდ წარმოდგენილია ფრაგმენტები მის დიდ თანამედროვეთა დაკარგული პოეტური თხზულებებიდან (რუდაქის „ქილილა და დამანადან", უნსურის „ვამეყ და აზრადან" და სხვ.). ა. ტ-ს „გერშასფნამეს" უკავშირებენ ერთ არაკს ქართ. „ბარამგურიანიდან" (იხ. *ციციშვილი* ნოდარ).

*ლიტ*.: კობიძე დ., „ბარამ-გურიანის" მეხუთე ნოველის ლიტერატურული წყაროს შესახებ, «საქ. სსრ მეცნ. აკადემიის მოამბე», 1944, ტ. 5, № 9; Чайкин К. И., Асади Старший и Асади Младший, კრ.: Фердовси, Л., 1934.

**ასაევი** (ასათი) რევაზ ნიკოლოზის ძე (დ. 15. V. 1923, სოფ. კუწახტა, ახმეტის რ-ნი), ოსი საბჭ. პოეტი. სკკპ წევრი 1943-იდან. მისი ლექსებისა და პოემების პირველი წიგნი „მებრძოლის კალამი" (1947) სამამულო ომის თემას მიეძღვნა. მას შემდეგ გამოსცა მრავალი კრებ.: „სისხლის წვეთი" (1952), „თხზულებები" (1954), „ლექსები საზღვარგარეთზე" (1956), „მოგზაურობა ევროპის გარშემო" (1958), „მოუსვენარი გული" (1961), „ლეგენდები და ლექსები" (1963), „ოსი რაინდები" (1966), „ჩემი ოსეთი" (1967), „ხალხის სიკეთე" (1970) და სხვ. ქართულ ენაზე გამოცემულია კრებულები: „გულის სიმღერა" (1950), „ლექსები. პოემა" (1955), „უცხოეთის გზებზე" (1956), „სისხლის წვეთი" (1958), „ოსური ლეგენდები" (1967), „ლექსები" (1970), „არა, სიცოცხლეს არა აქვს ზღვარი" (1973) და სხვ. ა-მა ოსურ ენაზე თარგმნა ა. წერეთლის, ვაჟა-ფშაველას, ი. ჭავჭავაძის, ა. ყაზბეგის, ე. ნინოშვილის, ნ. ბარათაშვილის, ნ. ლომოურისა და გ. ერისთავის ნაწარმოებები. დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის" ორდენით.

**ასათ (ასამ) გრიგოლისძე,** ქართველი დიდგვაროვანი ფეოდალი, *გრიგოლისძეთა* (გიშელთა) გვარის პირველი ცნობილი წარმომადგენელი. XII ს. დასაწყისში ფლობდა ციხე გიშს. 1117-იდან, დავით აღმაშენებლის მიერ გიშის აღების შემდეგ, მეფის ვასალი გახდა და, როგორც ჩანს, მისგან ჰერეთის ერისთავობა მიიღო. XII—XIII სს. ჰერეთის ცნობილი ერისთავები (გრიგოლისძენი) ა-ის შთამომავლები იყვნენ.

*წყარო*: ცხოვრება მეფეთ-მეფისა დავითისი, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 1, თბ., 1955.

*დ. მუსხელიშვილი.*

**ასათიანი** ანთეოს ერასტის ძე [დ. 6(18). V. 1895, ქუთაისი], ქართველი საბჭ. ჰიგიენისტი, მედ. მეცნ. დოქტორი (1950), პროფესორი (1950), საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1961), სკკპ წევრი 1921-იდან. 1921—22 იყო გაზ. „კომუნისტის" პასუხისმგებელი მდივანი, 1924—25 პარტიის ახალციხის სამაზრო კომიტეტის პირველი მდივანი, 1927 საქართვ. მთავლიტის უფროსი, 1935—36 ამიერკავკ. ადგილ. მრეწვ. სახ. კომისრის პირველი მოადგილე. 1938 დაამთავრა თბილისის სახელმწ. სამედ. ინ-ტი. 1942—47 იყო საქართვ. სახელმწ. სამედ. გამომცემლობის დირექტორი, 1944—47 თბილისის სახელმწ. სამედ. ინ-ტის კვების ჰიგიენის კათედრის გამგე, 1947—52 საქართვ. სსრ ჯანდაცვის სამინისტროს სანიტარიისა და ჰიგიენის სამეცნ.-კვლ. ინ-ტის დირექტორი. 1947—74 განაგებდა თბილისის სახელმწ. სამედ. ინ-ტის სოც. ჰიგიენისა და ჯანდაცვის ორგანიზაციის კათედრას. ა. საქართვ. ჰიგიენისტთა საზ-ბის ერთ-ერთი დამაარსებელი (1939) და თავ-რეა (1963—68), 1968-იდან საქართვ. მედ. ისტორიკოსთა საზ-ბის თავ-რე. დაამუშავა რაციონალური კვებისა და სამკურნალო პროფილაქტ. დაწესებულებებში სამედ. მომსახურების გაუმჯობესების ზოგიერთი საკითხი. დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის" ორდენითა და მედლებით.

*თხზ*.: სოციალური ჰიგიენა და ჯანმრთელობის დაცვის ორგანიზაცია, თბ., 1973; ჯანმრთელობის დაცვა საბჭოთა საქართველოში, თბ., 1961.

**ასათიანი** გიორგი ირაკლის ძე (დ. 10. VI. 1914, ქ. ბორზია, ჩიტის ოლქი), ქართვ. საბჭ. დოკუმენტური კინოს რეჟისორი და ოპერატორი, სსრკ სახ. არტისტი (1967), სკკპ წევრი 1940-იდან. 1936 დაამთავრა ლენინგრ. კინოინჟინერთა ინ-ტი. მუშაობდა კინოკორესპონდენტად ასტრახანის ოლქში. 1943—45 იყო სამხ. კინოკორესპონდენტი. მის მიერ ამ წლებში გადაღებული მასალები შევიდა დოკუმენტურ ფილმებში: „ნოვოროსიისკის აღება" (1943), „ბერდიჩევის აღება" (1944), „ჩანჩიბაძის გვარდიული არმია" (1945). ა-მა თავისივე სცენარის მიხედვით დადგა და გადაიღო ფილმები: „მოგზაურობა ნეპალში" (1959), „ნადირობა ჯუნგლებში" (1960), „მსოფლიო ტაშს უკრავს" (1961), „ნაირსართულიანი ამერიკა" (1961), „ალჟირის დღიური", „მაროკოელთა მიწა". „საჰარა" (სამივე 1962), „რესპუბლიკის დაბადება" (1963), „მეხუთე კონტინენტის გზები", „ურუგვაი" (ორივე 1964), „პარიზი... პარიზი" (1967), „ინკების ქვეყანაში" (1968), „მიუნხენი მეოთხედი საუკუნის წინ" (1969). ა-ის ფილმებისათვის დამახასიათებელია კადრის ზუსტი კომპოზიცია, კინომასალის ორიგინ. შერჩევა, მხატვრულობა. ამასთან ა. შესანიშნავი კინოჟურნალისტია. მისი ფილმები საინტერესო და სასარგებლოა შემეცნებითი თვალსაზრისითაც. სხვა ფილმებია: „აყვავებული საქართველო" (1957), „ბრიუსელი" (1958), „მაროკო" (1962), „უძველესი კულტურის ქვეყანა" (1963; ლომონოსოვის პრემია, 1964), „შეხვედრა საბერძნეთთან", „ერთი დღე ბუენოს-აირესში" (ორივე 1964), „ესპანეთის ძიებაში" (1973) და სხვ. დაჯილდოებულია 5 ორდენით.



გ. ი. ასათიანი.

**ასათიანი** გრამიტონ ყაფლანის ძე [დ. 6(19). VI. 1895, სოფ. ტვიში, ახლანდ. ცაგერის რ-ნი], ქართველი საბჭ. გინეკოლოგი. მედ. მეცნ. დოქტორი (1946), პროფესორი (1946), საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1960). 1927 დაამთავრა თსუ-ს სამკურნ. ფაკ-ტი. 1945—48 განაგებდა დაღესტნის სამედ. ინ-ტის მეანობა-გინეკოლოგიისა და პათანატომიის კათედრებს. 1953—68 ხელმძღვანელობდა საქ. სსრ ჯანდაცვის სამინისტროს მეანობა-გინეკოლ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტის სამეანო განყ-ბას. შეისწავლა ენდომეტრიუმის (საშვილოსნოს შინაგანი გარსი) ასაკობრივი ცვლილებანი ფოლიკულური ჰორმონების მოქმედებასთან დაკავშირებით და გონორეული ვაგინიტი. შექმნა ორი გინეკოლ. იარაღი.

*თხზ*.: ორსულობის ვადების დადგენა, თბ., 1959; Лечение гинекологических больных в Цхалтубо, Тб., 1957; Лечение ран постоянным орошением цхалтубскими водами, Тб., 1945; Техника гинекологического массажа, Тб., 1957.



გ. ს. ასათიანი.

**ასათიანი** გურამ ლევანის ძე (დ. 12. VIII. 1928, თბილისი), ქართველი საბჭ. ლიტერატურათმცოდნე, კრიტიკოსი; ფილოლ. მეცნ. კანდიდატი. დაამთავრა მოსკ. უნ-ტის ფილოლ. ფაკ-ტი. 1955-იდან ქართ. და რუს. პრესაში იბეჭდება ა-ის კრიტ. წერილები თანამედ. ლიტ-რის აქტუალურ პრობლემებზე. მასვე ეკუთვნის ნ. ბარათაშვილის შემოქმედებისადმი მიძღვნილი მონოგრაფიული გამოკვლევა და გ. ტაბიძის, ტ. ტაბიძის, პ. იაშვილის, გ. ლეონიძის, ს. ჩიქოვანის, ი. აბაშიძის, გ. რჩეულიშვილის ლიტ. პორტრეტები. 1965-იდან ხელმძღვანელობს შ. რუსთაველის სახ. ქართ. ლიტ-რის ინ-ტის XIX ს. ქართ. ლიტ-რის განყ-ბას. ა. სსრკ მწერალთა კავშირის კრიტიკის საბჭოს წევრია.

*თხზ*.: ვეფხისტყაოსნიდან ბახტრიონამდე, თბ., 1974; „მერანი" და მისი ავტორი, თბ.,

1969; პოეზია და პოეტები, თბ., 1963; ქართველი ლირიკოსები, თბ., 1963.

*გ. გვერდწითელი.*

**ასათიანი** ვლადიმერ ალექსის ძე (დ. 1. I. 1930), სოციალ. შრომის გმირი (1971). გ. დიმიტროვის სახ. თბილისის საავიაციო ქ-ნის ამწყობი-ზეინკალი, სკკპ წევრი 1951-იდან, სსრკ IX მოწვევის უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენითა და მედლით.

**ასათიანი** ვლადიმერ სამსონის ძე (10. IX. 1901 — 9. III. 1972), ქართველი საბჭ. ბიოქიმიკოსი, ბიოლ. მეცნ. დოქტორი, პროფესორი (1931), საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1955), საქ. სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1960). სკკპ წევრი 1954-იდან. 1923 დაამთავრა პერუჯის (იტალია) სამეფო უმაღლესი ექსპერ. აგროქიმიის ინ-ტი. 1923—26 მუშაობდა პარიზის, სტრასბურგის, შარლოტენბურგის უნ-ტებში. 1926-იდან თბილისის სახელმწ. უნ-ტის სამედ. ფაკ-ტის ორგ. და ფიზიოლ. ქიმიის კათედრაზეა. 1948-იდან თბილისის სამედ. ინ-ტის ორგ. და სასამართლო ქიმ. კათედრის გამგეა, 1931—33 ანასეულის ჩაის მეურნეობის სრულიად საკავშ. სას.-სამ. ინ-ტის დაარსების ერთ-ერთი ორგანიზატორი და დირექტორის მოადგილე, 1937—39 ტუბერკულოზის სამეცნ.-კვლ. ინ-ტის დირექტორი, 1964-იდან საქ. სსრ მეცნ. აკად. ფარმაკოქიმ. ინ-ტის დირექტორი. ა-ის ძირითადი შრომებია (რუს. ენაზე): „ბიოქიმიური ფოტომეტრია“ (1957), „ბიოქიმიური ფოტომეტრიის ახალი მეთოდები“ (1965), „ანალიზის ფერმენტული მეთოდები“ (1969: პ. მელიქიშვილის სახ. პრემია, 1971), „ჩვენი ორგანიზმის ქიმია“ (1969; საკავშირო პრემია, 1970), „შეცდომები ნივთიერებათა ცვლაში“ (1972) და სხვ. მთის კლიმატის ბიოქიმიის, ბიოლოგიურად აქტ. ბუნებრივ ნივთიერებათა ქიმიისა და ბიოქიმ. ფარმაკ. ფუძემდებელია საქართველოში. ა. იყო საქ. სსრ მეცნ. აკად. ბიოქიმ. საზ-ბის ერთ-ერთი დამაარსებელი და თავ-რე, საქ. სსრ ჯანდაცვის სამინისტროს ფარმაკ. კომიტეტისა და საქართვ. მეცნ. აკად. ფერმენტების კომისიის თავ-რე, ქართ. საბჭ. ენციკლოპედიისა და ღიდი სამედ. ენციკლოპედიის მთავარი სარედაქციო კოლეგიის წევრი. დაჯილდოებულია ლენინის ორდენითა და მედლებით.

**ასათიანი** თეიმურაზ გიორგის ძე (დ. 16. VI. 1916, თბილისი), ქართველი საბჭ. მოქანდაკე. საქ. სსრ დამს. მხატვარი (1962), დაამთავრა თბილისის სამხატვრო აკადემია (1946) მუშაობს სხვადასხვა ჟანრში, მაგრამ განსაკუთრებით საინტერესოა მისი პორტრეტები, რ-ებშიც მთავარი ყურადღება ექცევა ადამიანის ფსიქოლ. დახასიათებას. ძირითადი ნამუშევრებია: „ელექტროშემდუღებელი“ (1949, თაბაშირი, საქ. სსრ ხელოვნ. სახელმწ. მუზეუმი), „სპორტსმენი ქალი“ (1955, თაბაშირი); ა. ჟორჟოლიანის (1951, თაბაშირი) ს. ბაღაშვილის (1956, ქვა, ორივე საქ. სსრ ხელოვნ. სახელმწ. მუზეუმი) და სხვ. პორტრეტები.

**ასათიანი** თინათინ ლევანის ასული (დ. 12. III. 1918, თბილისი), ქართველი საბჭ. ფიზიკოსი, ფიზიკა-მათ. მეცნ. დოქტორი (1970). 1940 დაამთავრა თსუ. 1944-იდან მუშაობს სომხ. მეცნ. აკად. ერევნის ფიზ. ინ-ტში (ამჟამად ატომური ენერგიის სახელმწ. კომიტეტის ერევნის ფიზ. ინ-ტი). კოსმ. გამოსხივების ფართო ატმ. ღვარების გამოკვლევისას ა-მა პირველმა გამოიყენა ატმ. ღვართა ენერგიის გაზომვის ახ. მეთოდი. 1959 იწყებს კოსმ. მიუონების პოლარიზაციის ხარისხის ენერგიაზე დამოკიდებულების შესწავლას, ხოლო 1963-იდან მონაწილეობს დამუხტულ ნაწილაკთა კვლევის ახ. მეთოდიკის დამუშავებაში — განიერღრეჩოიანი ნაპერწკლოვანი კამერების შექმნაში (ლენინური პრემია, 1970). ამ სამუშაოს შედეგად გამოირკვა, რომ მაგნ. ველში განიერღრეჩოიანი კამერის მოთავსებისას ნაპერწკალი შეიძლება განვითარდეს დამუხტულ ნაწილაკთა წინასწარ მოცემული წრიული ტრაექტორიის გასწვრივ, ამან განაპირობა კამერების ფართო გამოყენება დამუხტული ნაწილაკების იმპულსის გასაზომ ხელსაწყოებად.

*თხზ.*: **Двухэлектродная искровая камера с большим разрядным промежутком в магнитном поле, «Журнал экспериментальной и теоретической физики», 1963, т. 44, в. 2, с. 773—775** (თანაავტ.: **А. И. Алиханьян, Э. М. Матевосян**).

**ასათიანი** ლადო (ვლადიმერ) მელქისედექის ძე (14. I. 1917, ქუთაისი, — 23. VI. 1943, თბილისი), ქართვ. საბჭ. პოეტი. დაამთავრა ქუთაისის პედ. ინ-ტის ენისა და ლიტ-რის ფაკ-ტი (1938). პირველი ლექსი („თებერვლის დილა“) გამოაქვეყნა 1936 ქუთაისში, გაზ. „სტალინელში“. 1938-ის საუკეთესო ლექსებში („ლხინი კახელებთან“, „ფშაური ბალადა“ და სხვ.) უკვე თვალსაჩინოდ გამოვლინდა ა-ის პოეზიის თავისებურება, რ-იც ორგანულად იყო დაკავშირებული ხალხ. ზეპირსიტყვიერების სისადავესა და უშუალობასთან და XIX ს. ქართ. კლასიკური ლირიკის ტრადიციებთან. ა-ის პოეზიის არსებითი თვისებაა მაჟორული ხმოვანება და ეროვნ.-პატრ. განწყობილება; ეს განწყობილება ბატონობს მის პატრ. ლირიკაშიც („სალაღობო“, „კრწანისის ყაყაჩოები“, „ციხის სიზმარი“, 1940; „ცხრა ძმა ხერხეულიძე“, 1942 და სხვ.), სატრფიალო-ინტიმურ ლექსებშიც („ალბომიდან“, 1939; „გზაში“, „ა. ვ.“, 1940 და სხვ.), ძვ. საქართვ. ყოფისა თუ პოეტის ბავშვობის ამსახველ კოლორიტულ სურათებშიც („ნადირობის შემდეგ“, 1940; „გულბაათ ჭავჭავაძე“, 1942; „ბარდნალა“, 1940; „სარწყული“, 1941 და სხვ.), ფიროსმანისადმი მიძღვნილ თავისებურ ციკლშიც („ოთხი უსათაურო“, 1939; „ფიროსმანის დუქანი“, 1940 და სხვ.). ნაადრევი სიკვდილის წინათგრძნობით აღძრული მწუხარე ფიქრები („ანდერძი“, 1940; „სასაფლაო“, 1942 და სხვ.) დაძლეულია სიცოცხლის შეუპოვარი რწმენით, რ-ის სათავე მამულის სიყვარულია. საქართველოს ისტ. მძაფრი პერიპეტიები ა-ის პოემებსა („ასპინძა“, „ბასიანის ბრძოლა“, 1942) და ლექსებში განუყოფლად ერწყმის თანამედროვეობის ცხოველ განცდას. ა-ის პოეზიას განსაკუთრებულ ელფერს სძენს ფრაზის სისადავე, სიტყვის მუსიკალობა, აზრის აფორისტული სიზუსტე და ტევადობა, წრფელი არტისტიზმი. ა-მა გარკვეული ზეგავლენა მოახდინა მისი თანატოლებისა და მომდევნო თაობის ზოგიერთი ქართვ. პოეტის შემოქმედებაზე. 1940-იდან მოყოლებული, მისი ლექსები და პოემები მრავალჯერ გამოიცა ცალკე წიგნებად; თარგმნილია რუსულად (1953).

*თხზ.*: რჩეული ლექსები და პოემები, თბ., 1956; რჩეული, თბ., 1971.

*ლიტ.*: ა გ ი ა შ ვ ი ლ ი ნ., ჭაბუკები დარჩნენ მარად, თბ., 1971; ა ფ ხ ა ი ძ ე შ., კრიტიკული წერილები, თბ., 1959.

*გ. ასათიანი.*

**ასათიანი** ლევან ნიკიფორეს ძე (12. VII. 1900, თბილისი, — 14. V. 1955, იქვე), ქართვ. საბჭ. ლიტერატურათმცოდნე; ფილოლ. მეცნ. კანდიდატი. დაამთავრა თსუ-ს ისტ. ფაკ-ტი (1925). მუშაობდა ჟურნ. „მნათობის“ პასუხისმგებელ მდივნად, შ. რუსთაველის სახ. ქართ. ლიტ-რის ისტ. ინ-ტის უფროს მეცნიერ თანამშრომლად. ა-ის საყურადღებო ნაშრომებია: „ვოლტერიანობა საქართველოში“ (1927, 1933), მიძღვნილი XVIII—XIX სს. მიჯნაზე მოღვაწე პროგრესულად მოაზროვნე ქართვ. მწერლებისადმი; „ძველი საქართველოს პოეტი ქალები“ (1936), სადაც გამოქვეყნებული აქვს ქართ. მწერლობის მანამდე უცნობი ნაწარმოებებიც; ვრცელი მონოგრაფია „ცხოვრება აკაკი წერეთლისა“ (1940, 1965). ა-ის მრავალი წერილი აშუქებს ქართვ. კლასიკოსებისა და საბჭ. მწერლების შემოქმედების, აგრეთვე ქართულ-უცხოური ლიტ. ურთიერთობის საყურადღებო საკითხებს. მისი რედაქციით გამოცემულია ქართველ კლასიკოსთა თხზულებანი ქართ., რუს., უკრ. და სომხ. ენებზე.

*თხზ.*: რჩეული ნაწერები, ტ. 1—2, თბ., 1958—60.

*ლიტ.*: ნ ა ტ რ ო შ ვ ი ლ ი გ., წინაპარნი და თანამედროვენი, თბ., 1961.

*გ. ნატროშვილი.*


თ. ასათიანი.

**ასათიანი** მამია ვასილის ძე (11. III. 1907, ქუთაისი,—5. III. 1970, თბილისი), ქართვ. საბჭ. მწერალი. დაამთავრა ქუთაისის პედ. ტექნიკუმი. სწავლობდა თსუ-ს ფილოლ. ფაკ-ტზე. მუშაობდა ქუთაისში საშ. სკოლის დირექტორად, განათლების განყ-ბის გამგის მოადგილედ, საქართვ. მწერალთა კავშირის ქუთაისის განყ-ბის თავ-რედ და სხვ. ა-ის პირველი ლექსი დაიბეჭდა 1929. ნოველათა პირველი კრებული („ხუთი ნოველა“) — 1936. თავის მოთხრობებსა და ნოველებში ა. გვიხატავს თანამედროვეთა საინტერესო სახეებს, მათ შრომას, სამშობლოსათვის თავდადებას, სიკეთისაკენ მისწრაფებას, სიყვარულს (კრებულები „მოთხრობები“, 1955, 1960, 1967; „მთის ლეგენდები“, 1963; „შიშველი ხმალი“, 1964; „ხალდეს ყვავილები“, 1966; „გელათის ქრონიკები“, 1968 და სხვ.). ა. ავტორია მრავალი ნარკვევისა, აგრეთვე მოგონებებისა ქართვ. მწერალთა და თეატრ. მოღვაწეთა შესახებ.


ლ. მ. ასათიანი.

**ასათიანი** მიხეილ იოსების ძე (1849, სოფ. ბაკურციხე, ახლანდ. გურჯაანის რ-ნი,—19 (31). XII. 1879), ქართვ. მწერალი, პუბლიცისტი. სწავლობდა თბილისის სას. სასწავლებელში და სემინარიაში. დაამთავრა ყაზანის სას. აკადემია (1874). მუშაობდა მასწავლებლად ქუთაისის სას. სასწავლებელში. დიდი მონაწილეობა მიიღო ქართვ. ხალხოსანთა ჟურნ. „იმედის“ დაარსებაში და მისი პირველი რედაქტორიც უნდა ყოფილიყო, ტრაგიკულად რომ არ დაღუპულიყო. ა-ის თხზულებები იბეჭდებოდა ჟურნ. „იმედში“ (1881-იდან). მის ლექსებში, მოთხრობებსა და საჟურნალო ფელეტონებში ასახულია ხალხოსანი ახალგაზრდობის მისწრაფებანი და იდეალები, დაბალი სოც. ფენების უუფლებობა, აგრეთვე ქართვ. ინტელიგენციის მისწრაფება ეროვნ. ძალების კონსოლიდაციისაკენ („შიკრიკი“, „მტკვრის ბაასი რიონთან“ და სხვ.). ავტორია აგრეთვე ავტობიოგრ. მოთხრობისა „მე და ონისიმე“.

*ლიტ.*: ზ ა ნ დ უ კ ე ლ ი მ., ახალი ქართული ლიტერატურა, [ტ.] 3, თბ., 1955.

*ს. ხუციშვილი.*


მ. ვ. ასათიანი.

**ასათიანი** მიხეილ მიხეილის ძე (10. V. 1882, თბილისი, — 20. I. 1938, იქვე), ქართველი საბჭ. ფსიქიატრი და ფსიქოთერაპევტი, მეცნ. ფსიქიატრიის ერთ-ერთი ფუძემდებელი საქართველოში. 1907 დაამთავრა მოსკ. უნ-ტის სამედ. ფაკ-ტი და მუშაობა დაიწყო იმავე უნ-ტის ფსიქიატრიის კათედრაზე. 1911 თავის მასწავლებელ პროფ. ვ. სერბსკისთან ერთად დატოვა უნ-ტი განათლების მინისტრის კასოს რეაქციულ მოქმედებათა წინააღმდეგ პროტესტის ნიშნად. მუშაობდა მოსკ. ნევროფსიქიატრიულ სანატორიუმში და რედაქტორობდა ჟურნ. „პსიხოთერაპიას“. 1917 აირჩიეს მოსკ. უნ-ტის ფსიქიატრიის კათედრის ასისტენტად. 1920—38 მუშაობდა თსუ-ს სამკურნ. ფაკ-ტის (1930-იდან საქართვ. სახელმწ. სამედ.


მ. მ. ასათიანი.

ინ-ტის) ფსიქიატრიის კათედრის გამგედ. ერთდროულად, 1925-იდან გარდაცვალებამდე, ხელმძღვანელობდა მისივე თაოსნობით დაარსებულ ფსიქიატრიის ინ-ტს, რ-საც 1948 მისი სახელი მიენიჭა. აღსანიშნავია ა-ის გამოკვლევები ფსიქ. აშლილობათა ფიზიოლ. მექანიზმების დასადგენად. ერთ-ერთმა პირველმა გამოიყენა ფსიქიატრიაში მოძღვრება პირობითი რეფლექსების შესახებ. მასვე ეკუთვნის ფსიქოთერაპიის ორიგინ. ე. წ. „რეპროდუქციულ განცდათა" მეთოდი.

*თხზ.*: გეგმა და მეთოდიკა სულით ავადმყოფის გამოკვლევისა (ფსიქოპათოლოგიური მდგომარეობით და სპეც. ტერმინოლოგიით), თბ., 1936; ფსიქონევროზები, თბ., 1932.

*ლიტ.*: გ ო ბ რ ო ნ ი ძ ე ე., პროფესორ მ. ასათიანის ცხოვრება და მოღვაწეობა, «ფსიქიატრიის სამეცნ.-კვლ. ინ-ტის შრომები», 1963, ტ. 11—12; მ ე ნ თ ე შ ა შ ვ ი ლ ი ი., მ. ასათიანი, თბ., 1952; З у р а б а ш в и л и А. Д., М е н т е ш а ш в и л и И. Т., Выдающийся психиатр М. М. Асатиани, «Журнал невропатологии и психиатрии», 1952, т. 52, № 4, с. 72.

*ბ. ნანეიშვილი.*

**ასათ მოქმედი,** X ს. ქართვ. ოქრომქანდაკებელი, ავტორი სოფ. ბრილში 1898 აღმოჩენილი ჯვრისა (27, 2×16,2 *სმ*, საქართვ. ხელოვნ. სახელმწ. მუზეუმი). მხატვრულ-ისტ. ღირებულებით ბრილის ჯვარი მნიშვნელოვანი ნიმუშია ქართ. ოქრომჭედლობის განვითარების იმ ეტაპისა, როდესაც თავი იჩინა ინტერესმა ფიგურის სკულპტურული გადმოცემისადმი. ამასთანავე ნაწარმოებში ჯერ კიდევ ცოცხლობს ძვ. ტრადიციები: სიუჟეტის ემოციურობისა და ექსპრესიის გაძლიერების მიზნით ფიგურების ცალკეული ნაწილების ხაზგასმა. ა. მ-ის ჯვრის წინა პირზე გამოსახულია ჯვარცმული ქრისტესა და წმინდანთა ფიგურები. ფონი და ზურგი მთლიანად დაფარულია გრავირებული ფოთლოვანი ორნამენტით. წინა პირის ქვედა მკლავზე დამკვეთის, ტაოს მფლობელის დავით კურაპალატის სახელია ამოკვეთილი, ზურგზე — შემსრულებლის სახელი — „ასათ მოქმედი". ქრისტეს ტანჯვით აღბეჭდილი მეტყველი სახე, იოანეს მოკრძალებული ფიგურა და იოანესა და მარიამის სამოსლის ოსტატურად მოდელირებული ნაკეცები ოქრომქანდაკებლის ნიჭიერებაზე მეტყველებს.



ასათ მოქმედი. საწინამძღვრო ჯვარი. X ს. საქართველოს ხელოვნების მუზეუმი.

**ასაკი** (Asachi) გეორგე [1(12). III. 1788, გერცა,—12 (24). XI. 1869, იასი], მწერალი, განმანათლებელი, მოლდავური და რუმინული ლიტ-რის წარმომადგენელი. დააარსა პირველი მოლდ. გიმნაზია (1828), აკადემია იასში (1835), მუს.-დრამ. კონსერვატორია (1837), გამართა პირველი თეატრ. წარმოდგენები მოლდავეთში (1816). გამოსცა გაზ. „ალბინა რომინიასკე" („Albina Romîneascǎ", 1829—49). წერდა პატრ.-დიდაქტ. ნაწარმოებებს (კრებ. „ლექსები", 1836; „რჩეული იგავები", 1836; ისტ. ნოველები „თავადის ქალი რუქსანა", 1841; „მოლდაველი ელენა", 1851; „თეთრი ველი", 1855).

**ასაკი** ა დ ა მ ი ა ნ ი ს ა, ადამიანის სიცოცხლის ესა თუ ის ხანა, პერიოდი დაბადებიდან ნებისმიერ მომენტამდე. ორგანიზმის ა-ში უნდა მივათვალოთ პრენატალური (დაბადებამდე) პერიოდიც, რ-იც თავის მხრივ, მოიცავს ჩანასახისა (ემბრიონულ) და ნაყოფის (ფეტალურ) პერიოდებს. დაბადების შემდგომ (პოსტანტალურ) პერიოდში განარჩევენ ორგანიზმის ქრონოლ. (კალენდარულ, საპასპორტო) და ფიზიოლ. (ანატ.-ფიზიოლ.) ა-ს. ქრონოლოგიური ა. იზომება დაბადებიდან გავლილი დროის (ჩვეულებრივ, წლების) მიხედვით.

ორგანიზმის ასაკობრივი განვითარების პროცესი სხვადასხვა ქსოვილში, ორგანოსა და სისტემაში არათანაბრად (ჰეტეროქრონულად) მიმდინარეობს. ყოველ ქსოვილს დაბერების თავისებური ნიშნები და ტემპი ახასიათებს, თუმცა ისინიც ორგანიზმის ასაკობრივი განვითარების საერთო კანონზომიერებას ემორჩილებიან. მაგ., ძვალკუნთოვანი და სისხლძარღვთა სისტემები შედარებით სწრაფად ბერდება, ძვლის ტვინი, ღვიძლი და კუჭ-ნაწლავის ტრაქტი — ბევრად უფრო ნელა და სხვ.

ადამიანის ასაკის დადგენა შეიძლება მორფოლ., ფიზიოლ. და ბიოქიმ. მაჩვენებლების საფუძველზე. ყველაზე უკეთ მორფოლ. (ანატ.) მაჩვენებლებია შესწავლილი. სიცოცხლის ადრეულ ხანაში ასაკის განმსაზღვრელ ძირითად ნიშნებად შეიძლება ჩაითვალოს *ადამიანის სიმაღლე, ადამიანის წონა,* გულმკერდის მოცულობა, სარძევე კბილების ამოჭრა და მათი შეცვლა მუდმივი კბილებით და სხვ.; მოგვიანებით, სქესობრივი მომწიფების ხანაში — *მეორეული სასქესო ნიშნების* გაჩენა (თმის ამოსვლა იღლიისა და ბოქვენის არეში, ბიჭებისათვის ზედა ტუჩზე და ნიკაპზეც, ხმის დაბოხება და სხვ., გოგონებისათვის სარძევე ჯირკვლების განვითარება, თვიურის დაწყება და სხვ.). ყველა პერიოდში ასაკის დასადგენად დიდი მნიშვნელობა აქვს ხრტილების გაძვალების ხარისხის გამოკვლევას, სიბერეში — ჩონჩხის ცალკეული ელემენტების ინვოლუციას. გვიანდ. ონტოგენეზში ასაკის განმსაზღვრელ მნიშვნელოვან მაჩვენებლად ითვლება კანის ელასტიკურობის დაქვეითება და პიგმენტაცია — ლაქების გაჩენა (40 წლიდან) განსაკუთრებით მაჯისა და ხელის ზურგის კანზე, კანის გამოშრობა (50 წლიდან), თვალის რქოვანა გარსის ზემო კიდეზე თეთრი ზოლის გაჩენა (60 წლიდან). ასაკს განსაზღვრავს აგრეთვე კბილების გაცვეთის ხარისხი, ემალის ფერი და კბილების ცვენა (45 წლიდან).

არსებული ასაკობრივი პერიოდიზაციებიდან ყველაზე მეტადაა გავრცელებული და საკმაო ანატ.-ფიზიოლ. საფუძვლების მქონეა ადამიანის სიცოცხლის დაყოფა შემდეგ დიდ ასაკობრივ პერიოდებად: 1. ბავშვობა — დაბადებიდან სქესობრივ მომწიფებამდე, ე. ი. 12—13 წლამდე გოგონები, 13—14 წლამდე ბიჭები; 2. მოზარდობა (სექსობრივი მომწიფების ხანა) — 12—13 წლიდან 16 წლამდე გოგონები, 13—14 წლიდან 17 წლამდე ბიჭები; 3. ჭაბუკობა — 16—25 წლის ქალები, 17—26 წლის მამაკაცები; 4. სრულასაკოვნობა — 25—40 წლის ქალები, 26—45 წლის მამაკაცები; 5. მოწიფულობა 40—55 წლის ქალები, 45—60 წლის მამაკაცები; 6. ხანშესულობა — 55—75 წლის ქალები, 60—75 წლის მამაკაცები; 7. სიბერე — 75 წელს ზემოთ ქალებიც და მამაკაცებიც. ზოგჯერ გამოყოფენ სპეც. ა-ს — დღეგრძელობას — 95 წელს გადაცილებული პირებისათვის.

დ ე მ ო გ რ ა ფ ი ა შ ი ა. დროის შუალედია. პიროვნების დაბადებიდან ამ პიროვნების აღწერის მომენტამდე. ა-ის შესახებ სრულ და სწორ ცნობებს იძლევა *მოსახლეობის აღწერა.* მოსახლ. აღწერის პროგრამა ზოგ ქვეყანაში ითვალისწინებს ასაკის რეგისტრაციას დაბადების ზუსტი თარიღის (წელი, თვე და დღე) აღნიშვნით, სსრკ-ში კი — შესრულებული წლების (ერთ წელზე უმცროსი ბავშვებისათვის — თვეების) რაოდენობის მიხედვით. მაგ., აღწერის მომენტისათვის 20 წლისა და 11 თვის ასაკის პიროვნებას მიაკუთვნებენ 20 წლის ასაკობრივ ჯგუფს. საბჭოთა დემოგრაფიულ სტატისტიკაში ასაკობრივი სტრუქტურის შესწავლისათვის მოსახლ. აჯგუფებენ შემდეგ ასაკობრივ ჯგუფებად, ე. წ. ასაკობრივ კონტიგენტებად: 1) 0—2 წ-მდე (ჩათვლით) აერთიანებს ბავშვებს, რ-ებსაც ზედამხედველობენ ბავშვთა კონსულტაციები და საბავშვო ბაგები; 2) 3—6 წ-მდე — სკოლამდელი ასაკის ბავშვები, რ-თაც საბავშო ბაღები ემსახურება; 3) 7—13, 14—15 და 16—17 წ-მდე — სასკოლო ასაკის ბავშვები; 4) 16—59 წ. მამაკაცები და 16—54 წ. ქალები — შრომისუნარიანი მოსახლეობა; 5) საპენსიო ასაკის ადამიანების ჯგუფი — ქალები 55 წ-ზე ზევით და მამაკაცები—60 წ. ზევით; 6) ქალები ნაყოფიერების ასაკში, პირობითად—15—49 წ. და ა. შ. მოსახლ. განაწილებას ასაკობრივი ჯგუფების მიხედვით განსაკუთრებული მნიშვნელობა აქვს მოსახლ. შედგენილობის, მისი განვითარების პერსპექტივის შესწავლის, სახელმწ. და სამეურნეო ორგანოების მუშაობის დაგეგმვის, ქვეყნის შრომითი რესურსების განსაზღვრისათვის და სხვ.

**ასაკი** ს ა მ ა რ თ ა ლ შ ი, განსაზღვრული წლოვანება, რ-ის მიღწევასთან კანონით დაკავშირებულია პიროვნების უფლება-მოვალეობათა წარმოშობა. კანონი გულისხმობს — იმისათვის, რომ ადამიანმა დამოუკიდებლად შექმნას სამართ. ურთიერთობანი, საჭიროა გარკვეული გონებრივი და ნებელობითი მოწიფულობა. და თუმცა ამ მოწიფულობას ყოველი ადამიანი, მის ინდივიდ. თავისებურებათა მიხედვით, სხვადასხვა დროს აღწევს, სამართ. ურთიერთობათა სიმტკიცისათვის კანონი უფლება-მოვალეობათა წარმოშობას ფორმალური მომენტით — ამა თუ იმ ასაკით განსაზღვრავს. მაგ., სრულწლოვანების ასაკად საბჭ. სამართალში დადგენილია 18 წელი, ნაწილობრივი სამოქალაქო ქმედუნარიანობის ა-ად — 15 წელი (იხ. *არასრულწლოვანი*), შრომითის ა-ად — 16 წელი (იხ. *არასრულწლოვანთა შრომა*), მშრომელთა დეპუტატების საბჭოების არჩევნებში მონაწილეობის ა-ად — 18 წელი. განსაზღვრული ასაკიდან არის გათვალისწინებული აგრეთვე საყოველთაო სავალდებულო სწავლების დაწყება, საყოველთაო სამხ. სამსახურში გაწვევა, პასპორტის მიღება და სხვ. *თ. წერეთელი.*

**ასაკი** ს ა ს ო ფ ლ ო-ს ა მ ე უ რ ნ ე ო ც ხ ო ვ ე ლ ი ს ა, სამეურნეო ღირებულების მნიშვნელოვანი მაჩვენებელი. ცხოველის განვითარება იწყება ემბრიონული (ჩანასახის) პერიოდიდან; პოსტემბრიონულ (დაბადების შემდგომ) განვითარებაში არჩევენ რამდენიმე ასაკობრივ პერიოდს. ა ხ ა ლ შ ო ბ ი ს პ ე რ ი ო დ ი ჩვეულებრივ რამდენიმე დღე გრძელდება (ხბოსთვის 2—3 კვირა). ცხოველი დედის მუცლის გარეთ მოკლე დროის განმავლობაში ეგუება სიცოცხლეს, იკვებება ხსენით. რ ძ ი თ კ ვ ე ბ ი ს პ ე რ ი ო დ ი გრძელდება მოზარდეულის ასხლეტამდე (რძით გამოკვების შეწყვეტამდე, კვიცისათვის 6—8, ხბოსთვის 5—6, ბატკნისთვის 3,5—4, გოჭისთვის 2 თვემდე). ამ პერიოდში ცხოველის ძირითადი საკვები რძეა, მაგრამ საჭმლის მომნელებელი აპარატის განსავითარებლად აძლევენ კონცენტრატს და უხეშ საკვებსაც. ს ქ ე ს ო ბ რ ი ვ ი მ ო მ წ ი ფ ე ბ ი ს პ ე რ ი ო დ შ ი გამრავლების ორგანოები იწყებს მოქმედებას და ყალიბდება ზრდასრული ცხოველისათვის დამახასიათებელი სხეულის აგებულებისა და განვითარების ძირითადი ინდივიდ. და ჯიშური თავისებურებანი. სქესობრივ სიმწიფეს ცხენი 12—18 თვეში და უფრო მეტი ასაკიდან, მსხვ. რქ. საქონელი 6—10, ცხვარი 6—8, ღორი 4—6 თვეში აღწევს. ს ი მ წ ი ფ ი ს პ ე რ ი ო დ ი ს ა თ ვ ი ს დამახასიათებელია ორგანიზმის სრული ზრდა-განვითარება. ცხოველის მომრავლების უნარი და პროდუქტიულობა ამ პერიოდში განვითარების მაქსიმუმს აღწევს: ცხენისათვის

სიმწიფის პერიოდი 7—15, მსხვ. რქ. საქონლისათვის 5—12, ცხვრისათვის 4—7, ღორისთვის 2-იდან 5—6 წელია. ეს პერიოდი ცხოველის სამეურნეო გამოყენების ყველაზე მნიშვნელოვანი პერიოდია, რ-ის გაგრძელება შეიძლება კარგი მოვლითა და სრულფასოვანი კვებით. სიბერის პ ე რ ი ო დ შ ი ხდება ნივთიერებათა ცვლის ინტენსიურობის დაქვეითება და ორგანიზმში სასიცოცხლო პროცესების თანდათანობით ქრობა. ცხენის გამოყენების ზღვრული ა. 18—20 წელია, აქლემისა — 15—20, მსხვ. რქ. საქონლისა — 15—16, ცხვრისა — 7—8, თხისა — 6—8, ღორისა — 6—7, ბატისა — 5—7, იხვის და ინდაურისა — 3—4. სას.-სამ. ცხოველის ა-ს დაბადების აქტის ზუსტი რეგისტრაციისა და ცხოველის ნიშანდების საფუძველზე ადგენენ. ა-ის განსაზღვრა შესაძლებელია, აგრეთვე კბილებით. (ცხენი, მსხვ. რქ. საქონელი, ღორი, ცხვარი).

*დ. აგლაძე.*

**ასაკინძი მანქანები,** წიგნის ბლოკის (ან ბროშურის), ყდის დასამზადებელი და ბლოკის ყდაში ჩასასმელი მანქანები. პირველი ა. მ. XIX ს-ში შექმნეს. 1840 გამოიგონეს ქაღალდის საჭრელი მანქანა და მუყაოს საჭრელი დაზგა (პაპშერი), 1870 — მავთულსაკერავი მანქანა; 1877— ფურცელსაკეცი და ძაფსაკერავი მანქანები. XX ს-ში გაუმჯობესდა ა. მ-ის კონსტრუქციები, შეიქმნა სრულყოფილი ავტომატები და აგრეგატები.

ა. მ-ის ხუთი ძირითადი ჯგუფია: 1. დაბეჭდილი ფურცლების დასამუშავებელი მანქანები (ქაღალდის ფურცლების გამსწორებელი, ფურცლების საჭრელი, ფურცლების რვეულებად საკეცი, რვეულების მომჭერ-შემკვრელი და მიმწებებელი მანქანები); 2. ბლოკების დასაკომპლექტებელი მანქანები (ფურცელამკრეფი, მავთულსაკერავი, ძაფსაკერავი მანქანები, ჩამწყობ-საკერავი, ჩამწყობ-საკერავ-საჭრელი და ამკრეფ-საკერავ-დამკანავ-საჭრელი აგრეგატები); 3. ბლოკდასამუშავებელი მანქანები (ჩამწებებელი, ბლოკმომჭერი, სამდანიანი ჩამომჭრელი, დამკანავი და ბლოკდასამუშავებელი აგრეგატები). 4. ყდის დასამზადებელი მანქანები (მუყაოს საჭრელი, ბობინის საჭრელი, ყდის საკეთებელი, მოსავარაყებელი მანქანები და წნეხები); 5. ბლოკჩასასმელი მანქანები (ბლოკჩასასმელი დაზგა, ბლოკჩასასმელი ნახევრად ავტომ. მანქანა და ბლოკჩასასმელი აგრეგატი, წიგნის საწნეხი პნევმატიკური დაზგა, საშტრიხავი დაზგები).

ბოლო ხანებში გავრცელდა ჩასაწყობ-საკერავ-ჩამოსაჭრელი აგრეგატი, რ-იც ასრულებს რამდენიმე ტექნოლ. პროცესს (რვეულების აკრეფა-ჩაწყობა, მათი შეკერვა და ჩამოჭრა). ყველა პროცესს სპეც. ავტობლოკირების მექანიზმი აკონტროლებს. რამდენიმე ოპერაციის ერთ მანქანაზე შესრულება საგრძნობლად ამცირებს პროდუქციის თვითღირებულებას, შრომის მწარმოებლურობას კი 30—35%-ით ზრდის.

არსებობს აგრეთვე ასაკრეფ-საკერავ-ჩამოსაჭრელი და გარეკანში ჩასასმელი აგრეგატი, რ-იც ერთიან ნაკადურ ხაზს წარმოადგენს.

**ასაკობრივი გარემო,** სოც. წრის მიერ ბავშვისათვის ორგანიზებული გარემო, რ-იც განსაზღვრულია სათანადო ასაკის შინაგან შესაძლებლობათა დონით. ცნება შემოიღო დ. *უზნაძემ.* მისი კონცეფციის მიხედვით, ბავშვის შემდგომი განვითარება დამოკიდებულია ა. გ-ზე, ხოლო თვით ა. გ-ს შინაარსი განისაზღვრება ბავშვის შინაგან ძალთა განვითარების დონით. ა. გ-ს ბიოლ. და სოც. ფაქტორების ერთიანობა განსაზღვრავს ბავშვის როგორც ფიზ., ასევე ფსიქ. განვითარებას.

**ასაკობრივი კლასები,** გვაროვნული წყობილებისათვის დამახასიათებელი ასაკობრივი დიფერენციაცია საზ-ბისა. აღმოცენდა ასაკის მიხედვით შრომის განაწილების საფუძველზე. ყველაზე მარტივი ვარიანტია ორი კლასის არსებობა (უმცროსები და უფროსები). ერთიდან მეორეში გადასვლისას სრულდებოდა სპეციფ. წეს-ჩვეულებათა რთული კომპლექსი (იხ. *ინიციაცია*). ავსტრალიელებში, ანდამანელებში, პაპუასებში და ზოგ სხვა ხალხში ასაკობრივი დაყოფის სისტემა უფრო რთულია (ბავშვები, ახალგაზრდები, მოწიფულები, მოხუცები). შრომის საზ. განაწილებისა და პირველყოფილი თემური წყობილების დაშლის პროცესში საზ-ბის ა. კ-ად დაყოფა გაქრა, თუმცა ზოგ ხალხში მისი გადმონაშთები დიდხანს შემორჩა.

*ა. რობაქიძე.*

**ასაკობრივი ფსიქოლოგია,** ფსიქოლოგიის დარგი, შეისწავლის ადამიანის ყოველი ასაკობრივი საფეხურისათვის დამახასიათებელ ფსიქოლ. თავისებურებებსა და ადამიანის ფსიქიკის ონტოგენეტური განვითარების კანონზომიერებებს. ა. ფ. მოიცავს *ბავშვის ფსიქოლოგიას*, მოზრდილი ადამიანის ინდივიდ. განვითარების ფსიქოლოგიას და *გერონტოფსიქოლოგიას*. ასაკობრივი საფეხურების დადგენა ისეთი ასაკობრივი პერიოდების გამოყოფას გულისხმობს, რ-ებიც მკვეთრად განსხვავდებიან ერთმანეთისაგან მათთვის დამახასიათებელი ანატ., ფიზიოლ. და ფსიქოლ. თავისებურებებით.

**ასალი,** ცხენის ზურგსა და გავაზე გადასაფარებელი ხალიჩურად ნაქსოვი ანდა აპლიკაციებით გაწყობილი ქსოვილი. ყოფაში გაიგივებული იყო ყაჯართანაც, რ-საც მხოლოდ უნაგირზე გადასაფარებლად ხმარობდნენ. ლიტ-რაში ა-ის მნიშვნელობით გვხვდება აგრეთვე „ორთუქი“ (ცხენის გავაზე გადასაფარებელი) და „შატროვანი“. ფეოდ. საქართველოში გავრცელებული იყო ოქრომკედით ნაქარგი და ოქროს ან ვერცხლის კილიტებით, კოპლებით, ბურთულებით, ზოგჯერ კი ძვირფასი თვლებით შემკული ა., გვიანდ. ფეოდ. ხანაში ასეთი მდიდრული ნახელავი ა-ები ქართ. ოქრომკედის ნაქარგობის სხვა ნიმუშებთან ერთად თურქეთსა და ირანში გაჰქონდათ. აღმ. საქართვ. მთიანეთში, შემონახულია ნაქსოვი ა., რ-საც საპატარძლოები უქსოვდნენ საქმროს ნათესავ მამაკაცებს, ქართ., კავკ., ნაწილობრივ აღმ. ა-ის საინტერესო კოლექციებია დაცული ს. ჯანაშიას სახ. საქართვ. სახელმწ. მუზეუმის და რესპუბლიკის სხვა მუზეუმების ფონდებში.

*გ. ჩაჩაშვილი.*

**ასამა,** მოქმედი ვულკანი კ. ჰონსიუს ცენტრ. ნაწილში (იაპონია). სიმაღლე 2542 *მ.* კატასტროფული ამოფრქვევა მოხდა 1783, უკანასკნელი — 1958.

**ასამბლაჟი** (ფრანგ. assamblage), ზვრის სხვადასხვა ნაკვეთზე დაკრეფილი ერთი ან რამდენიმე ჯიშის ყურძნისაგან მიღებული ახ. ღვინის მასალების ურთიერთშერევა ცქრიალა ღვინოების დამზადებისას. ა-ის მიზანია ღვინის მასალის პატარ-პატარა პარტიების გაერთიანება დიდ ერთგვაროვან პარტიებად (წყნარი ღვინოების წარმოებაში ამ პროცესს ე გ ა ლ ი ზ ა ც ი ა ეწოდება). ა-ს ხშირად უთავსებენ ტანიზაციისა და გაწებოიანების ოპერაციებს (იხ. *მეღვინეობა*). ა. აადვილებს შემდგომ ტექნოლ. ოპერაციას—*კუპაჟს.*

**ასამბლეა** (ფრანგ. assemblée — კრება), 1. კრება. 2. ზოგიერთი საერთაშ. თუ ეროვნ. (შინასახელმწიფოებრივი) ორგანიზაციის ხელმძღვანელი ორგანო (მაგ., გაეროს *გენერალური ასამბლეა*), ზოგან უმაღლესი სახელმწ. ორგანო (მაგ., ბანგლადეშის სახ. რესპ. პარლამენტი — ეროვნ. ასამბლეა).

**ასამბლეები** რ უ ს ე თ შ ი, მეჯლისები და შეკრებები, რ-ებიც პეტრე I-ის დროს



ასალი.

იმართებოდა დიდებულთა სასახლეებში მეფის 1718 ბრძანებულებაში ნათქვამი იყო, რომ ა. ემსახურება „არა მარტო გართობას, არამედ საქმესაც...“ ა-ში მონაწილეობა სავალდებულო იყო ბოიართა წრის ქალებისთვისაც. ამით ცხპობოდა მათი ადრინდ. კარჩაკეტილობა. ა-მა ხელი შეუწყო რუსეთის თავადაზნაურობის საყოფაცხოვრებო ჩამორჩენილობის აღმოფხვრას. თავისი ა. ჰქონდა სამღვდელოებას. ა. აღწერილია პუშკინის „პეტრე დიდის არაბში“.

**ასამელები** (საკუთარი სახელწ. — ასამია, აჰომია), ჩრდ.-აღმ. ინდოეთში ასამის შტატში მცხოვრები ხალხი. რაოდენობა დაახლ. 9 მლნ. (1971, შეფასება). ლაპარაკობენ *ასამურ ენაზე,* რელიგია — *ინდუიზმი.* ა-ის ეთნოგენეზი და ძვ. ისტორია თითქმის შეუსწავლელია. მათ ჩამოყალიბებაში მონაწილეობდნენ ტიბ.-ბირმული თაის ჯგუფების ხალხები, ჩრდ.-დას-იდან გადმოსახლებული არიულენოვანი ტომები. VII ს-იდან ასამის ტერიტ. ცნობილია კამარუპას სახელწოდებით. XIII ს. ბირმიდან აჰომის ტომი შემოიჭრა და დააარსა ძლიერი სახელმწიფო. ამ ტომის მიხედვით მიიღო ქვეყანამ და ხალხმა თავისი სახელწოდებაც. თანდათან აჰომი სავსებით შეერწყა ადგილ. მოსახლეობას, შეითვისა მისი ენა და კულტურა. ა-ის ძირითადი საქმიანობაა მიწათმოქმედება (ბრინჯი, ფეტვი, სიმინდი, პარკოსნები და სხვ.). მოსახლ. ნაწილი ჩაის პლანტაციებსა და ნავთობის სარეწებში მუშაობს. განვითარებულია ხელოსნობა (აბრეშუმის წარმოება, მეთუნეობა, სპილოს ძვლის დამუშავება და სხვ.). ა. დაყოფილნი არიან კასტებად, სოფლებში ცხოვრობენ დიდ, განუყოფელ ოჯახებად, რ-ებშიც დაოჯახებული ვაჟიშვილები მშობლებთან ერთად ეწევიან მეურნეობას.



ასალი.

*ლიტ.*: Народы Южной Азии, М., 1963.

**ასამი,** *კამბეჩოვანის* მთავარი VI ს. II ნახ-ში. სუმბატ დავითის ძის მიხედვით, ქართლის ერისმთავარ გვარამის ძმა. ა-ის გამთავრება კამბეჩოვანში ირანელთა წინააღმდეგ მიმართული აჯანყების შედეგად მოხდა. ა-მა და მისმა ძმამ ვარაზვარდმა „გარდაუქციეს ერი“ (აუჯანყეს) შაჰის ირან. მოხელეს ვეზან ხორნაბუჯის ერისთავს, მოკლეს იგი და თვით დადგნენ მთავრებად.

*წყარო*: ს უ მ ბ ა ტ დ ა ვ ი თ ი ს ძ ე, ცხოვრება და უწყება ბაგრატონიანთა, წგნ.; ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 1, თბ., 1955.

*ლიტ.*: პ ა პ უ ა შ ვ ი ლ ი თ., ჰერეთის ისტორიის საკითხები, თბ., 1970.

**ასამი,** შტატი ჩრდ.-აღმ. ინდოეთში, აღმ. ჰიმალაის მთისძირში, მდ. ბრაჰმაპუტრის აუზში. ფართ. 100 ათ. $კმ^2$. მოსახლ. 14,9 მლნ. კაცი (1971), მ. შ. დაახლ. 8% ქალაქში ცხოვრობს. მოსახლ. 50%-ზე მეტი ასამელია, 18% — ბენგალელი, 4% ლაპარაკობს ჰინდი ენაზე. მთიან რ-ნებში

ცხოვრობენ ტიბ.-ბირმულ (ნაგა, გარო და სხვ.) და მონ-ქმერულ (ქასი) ენებზე მოლაპარაკე ხალხები. ადმ. ც. — ქ. შილონგი.

ა-ის სამხრ. ნაწილში აღმართულია ლუშაის მთები, ცენტრ. ნაწილში — ასამის მთები, ჩრდ-ში მდ. ბრაჰმაპუტრის შუაწელის დაბლობია. ჰავა ტროპ. მუსონური. ნალექები 2000 *მმ*-ზე მეტი წელიწადში (ასამის მთებში საშ. 10000 *მმ*-ზე მეტი). ფართ. 1/3-ზე მეტი უკავია ტროპ. მარადმწვანე და შერეულ ტყეს.

ა-ის მეურნ. სპეციალიზებულია ჩაის წარმოებასა (ეროვნ. პროდუქციის 1/2) და ნავთობის მოპოვებაზე. შტატის ტერიტ. დაახლ. 15% მუშავდება. ჩაის პლანტაციები გაშენებულია მდ-ების ბრაჰმაპუტრისა და სურმის ხეობებში. მოჰყავთ ჯუთი (ეროვნ. პროდუქციის 1/5), ბრინჯი, პარკოსნები, ბამბა, შაქრის ლერწამი, თამბაქო და სხვ. სათესი ფართ. თითქმის 30% ირწყვება. განვითარებულია მეაბრეშუმეობა, ტყის რეწვა. ბრაჰმაპუტრის ზემო დინებაში იღებენ ნავთობს, რ-იც ნავთობსადენებით მიემართება დიგბოის, ნუნმატისა და ბარაუნის ნავთობგადასამუშ. ქ-ნებში. იღებენ ქვანახშირსაც. იქმნება ნავთობქიმია. არის ჩაის საწნეხი, ხის დასამუშ., ასანთის, ქაღალდის, ხელოვნური ბოჭკოს დამამზადებელი საწარმოები. სატრანსპ.-ეკონ. თვალსაზრისით ა. მჭიდროდაა დაკავშირებული *კალკუტასთან*.

ა-ის ტერიტ. ძველად ეწოდებოდა პრაგჯიოტიში, ზოგჯერ კამარუპა, პირველად მოიხსენიება ინდ. უძველეს ეპიკურ და რელიგ. ლიტ-რაში. VI—VII სს-ში შეიქმნა ა-ის ძლიერი ფეოდ. სახელმწიფო, რ-იც ჩრდ. ბენგალის ნაწილსაც მოიცავდა. XIII ს-ში ა. დაიპყრო ზემო ბირმიდან მოსულმა შანის ტომმა აჰომმა, 1792—94 ა. ოკუპირებული იყო ინგლისელების მიერ, ხოლო 1816 — ბირმის მიერ. ინგლის-ბირმის ომის (1824—26) შედეგად ინგლისმა ა. თავის ინდურ სამფლობელოებს შეუერთა და ჩაის მონოკულტურის ქვეყნად აქცია. 1911-მდე ა. ბენგალის საპრეზიდენტოში შედიოდა. 1911-იდან ა. დამოუკიდებელი პროვინციაა, 1950 წ. 26 იანვრიდან — ინდოეთის რესპ. შტატი.

**ასამური ენა,** *ასამელთა* ენა, ასამის შტატის (ინდოეთი) ოფიციალური ენა; განეკუთვნება ინდოევრ. ენათა ინდურ შტოს. ლაპარაკობს 8 მლნ-მდე კაცი, აქვს ორი ძირითადი დიალექტი — დასავლური და აღმოსავლური. სალიტ. ენას საფუძვლად აღმ. დიალექტი უდევს. თანამედროვე ა. ე-ის ფონეტიკისათვის დამახასიათებელია სინჰარმონიზმი. სიტყვათწარმოება ხორციელდება სიტყვათშეერთების, სუფიქსაციისა და იშვიათად, პრეფიქსაციის გზით. სახელს აქვს ბრუნვის, სქესის (მდედრობითი, მამრობითი, ზოგადი, საშუალო) კატეგორიები. ზმნათა უმრავლესობა რთულფუძიანია. წინადადებაში ქვემდებარე პირველ ადგილზეა, შემასმენელი — ბოლოში. ა. ე. ჩამოყალიბდა X—XI სს-ში. იმთავითვე განიცადა პრაკრიტების (კერძოდ — მაგადჰააპაბჰრანშას) ძლიერი გავლენა. ასამში ვიშნუისტური რელიგ. ლიტ-რის გავრცელებას მოჰყვა ა. ე-ში სანსკრ. ლექსიკის დამკვიდრება. ასამური სილაბური ანბანი, რ-იც ბრაჰმიდან მომდინარეობს, საბოლოოდ ჩამოყალიბდა XIX ს. დასაწყისში.

*ლიტ.*: Бабакаев В. Д., Ассамский язык, М., 1961; Зограф Г. А., Языки Индии, Пакистана, Цейлона и Непала, М., 1960.

**ასამური ლიტერატურა,** ინდოეთის ჩრდ.-აღმ. ნაწილში მცხოვრები ასამელი ხალხის ლიტ-რა. აქვს მდიდარი ფოლკლორი. ა. ლ-ის ადრეული ნიმუშები სანსკრ. პურანებიდან ნასესხები ან რელიგ. ხასიათის თხზულებები უნდა ყოფილიყო. პირველი ასამელი პოეტები იყვნენ ჰემსარასვატი და ჰარიჰარ ვიპრა (XIII ს.), რ-ებიც წერდნენ ეპიკურ პოემებს *პურანებისა* და *„მაჰაბჰარატას“* მოტივებზე. ასამურ ენაზე შექმნილ პირველ თხზულებად ითვლება ჰ. სარასვატის პოემა „პრაჰლადჩარიტა“. XIII—XV სს. ასამში გაბატონებული იყო *ვიშნუიზმი*, რ-ის ნიადაგზეც აღმოცენდა მრავალფეროვანი ვიშნუიტური ლიტ-რა. დაიწერა ეპიკური პოემები, დრამები, ლირ. ლექსები, რ-თა სიუჟეტები ამოღებულია პურანებიდან, „მაჰაბჰარატადან“, *„რამაიანადან“*. ავტორები ცდილობდნენ გაეთავისუფლებინათ ასამური ენა სანსკრ. გავლენისაგან და ეწერათ ხალხისათვის გასაგებ ენაზე. ვიშნუიტური ლიტ-რის თვალსაჩინო წარმომადგენლები არიან: მადჰავ კანდალი (XIV ს.), რ-მაც „რამაიანა“ თარგმნა ასამურად; პოეტი, დრამატურგი და მსახიობი შანკარადევა (დ. 1449), მადჰავადევა (1489—1596) და სხვ. ასამური პროზის ფუძემდებელია მეცნიერი და მწერალი ბჰატადევა (1558—1638).

XVII—XVIII სს-ში წარმოიშვა საკარო ლიტ-რა, განვითარდა საერო მწერლობა, რ-ისთვისაც უცხო არ იყო რომანული ელემენტები. განსაკუთრებით აღნიშვნის ღირსია ამ დროს შექმნილი ისტ. ქრონიკები პროზად, რ-ებმაც დიდი როლი შეასრულეს ასამური პროზის განვითარებაში. XVIII—XIX სს-ში ჯერ ბირმისა და შემდეგ ინგლ. მიერ ასამის დაპყრობასთან ერთად ოფიც. ენად გამოცხადდა ბენგალური. ამ გარემოებამ საგრძნობლად შეაფერხა ასამური ლიტ-რის განვითარება. XIX ს. II ნახევარში მთელს ინდოეთში დაიწყო ეროვნ.-განმათ. მოძრაობა, რამაც სათანადო გამოხატულება პოვა ა. ლ-ში. მწერლები ასახავდნენ ასამელი მშრომელების დუხჭირ მდგომარეობას ინგლ. კოლონიალიზმის პირობებში და მოუწოდებდნენ მათ მჩაგვრელების წინააღმდეგ საბრძოლველად. ა. ლ-ის აღორძინებაში განსაკუთრებული ღვაწლი მიუძღვით მწერლებს ჩ. აგარვალას (1858—1938), ლ. ბეზბარუას (1867—1938), ჰ. გოსვამის (1872—1928), რ-ებმაც 1889 დააარსეს ჟურნ. „ჯონაკი“ და მის გარშემო შემოიკრიბეს პროგრესულად მოაზროვნე ასამელი მწერლები. XIX ს. დასასრ. და XX ს. დასაწყისში ასამური მწერლობის ყველაზე თვალსაჩინო წარმომადგენელია ლ. ბეზბარუა — ხალხ. შემოქმედების შემკრები, პოეტი, მწერალი, დრამატურგი და მეცნიერი. ამ პერიოდში ასამურ ენაზე წარმოიშვა ისტ. და სოც. რომანი (რ. ბარდოლოი, 1867—1939). ორიგინ. მწერლობის განვითარებასთან ერთად ასამურ ენაზე ითარგმნება მსოფლიო ლიტ-რის შედევრები. ინდ. დამოუკიდებლობის პირობებში პროგრ. ა. ლ. იბრძვის მშვიდობისათვის, სოც. თანასწორობისათვის, რელიგ. ცრურწმენათა დასაძლევად (პ. გოსვამი, რ. გოსვამი, ა. მალიკი, ბ. ბჰატაჩარია, პ. ფუკანი, რ. ბარდოლოი და სხვ.).

*ლიტ.*: Баруа Б. К., Ассамская литература. Краткий очерк, М., 1968; Баруа Б. К., Госвами П., Ассамская литература, წგნ.: История индийских литератур, пер. с англ., М., 1964.

**ასამუშავებელ — მარეგულირებელი ელექტროხელსაწყოები,** ელექტრული მანქანების ასამუშავებელი და სარეგულირებელი (ამუშავება-გაჩერება, ბრუნვის მიმართულების შეცვლა, დამუხრუჭება, სიჩქარის რეგულირება და სხვ.) ხელსაწყო-აპარატები. ა.-მ. ე. არის დაბალი და მაღალი ძაბვისა, დანიშნულების მიხედვით კი — საკომუტაციო, დენსაზღუდი (დამცავი ელექტრული ავტომატი), მარეგულირებელი (*რეოსტატი*, ელექტრული რეგულატორი), საკუთრივ ასამუშავებელ-მარეგულირებელი (*მაგნიტური ამამუშავებელი*) და სხვ. მუშაობის რეჟიმის მიხედვით განასხვავებენ ხანგრძლივი, ხანმოკლე და განმეორებით-ხანგრძლივი რეჟიმით მომუშავე ელექტროხელსაწყოებს; მართვის ხერხის მიხედვით — ხელით სამართავს (*ჩამრაზი*, *გამთიში*, *კონტროლერი*), ნახევრად ავტომატურსა და ავტომატურს (*კონტაქტორი*, *სერვოამძრავი*). ა.-მ. ე. არის ღია (შესაძლებელია დენგამტარ ნაწილებთან შეხება), დაცული (დენგამტარ ნაწილებთან შემთხვევითი შეხებისაგან), დახურული (მტვრისა და წვიმისაგან დასაცავად), ჰერმეტული (სინესტისაგან დაცული) და აფეთქებაუსაფრთხო. განსაკუთრებული ადგილი უკავია უკონტაქტო, ელექტრონულ და იონურ აპარატურას.

*კ. ბაქანიძე.*

**ასანთის მრეწველობა,** ხის დასამუშ. მრეწველობის დარგი. ვითარდება XIX ს. 30-იანი წწ-იდან, განსაკუთრებით ინგლისში. იმ დროს ასანთის ღეროს თავის ქიმ. შემადგენლობაში ძირითადი იყო თეთრი ფოსფორი, ადვილად აალებადი და მომწამლავი ნივთიერება. უსაფრთხო ასანთის წარმოება პირველად შვეციაში დაიწყეს 1855 (აქედან სახელწოდება „შვედური ასანთი“). 1903 გამოყენებითი ქიმიის საერთაშ. კონგრესმა მიიღო წინადადება ა. მ-ში თეთრი ფოსფორის გამოყენების აკრძალვის შესახებ. რუსეთში ასანთის პირველი ფ-კა აშენდა 1837 პეტერბურგში. 1886 რუსეთში უკვე 312 მცირე ფ-კა იყო (16 ათ. მუშა), რ-მაც 2,7 მლნ. ყუთი (ყუთში ათასი კოლოფი) ასანთი გამოუშვა. წარმოების კონცენტრაციის შედეგად 1913 რუსეთში ასანთის ფაბრიკების რიცხვი 115-მდე შემცირდა, ამასთან გაიზარდა მუშათა რიცხვი (21,8 ათასი) და წლიური პროდუქცია (4,4 მლნ. ყუთი ასანთი). ოქტ. რევ. შემდეგ ჩატარდა ა. მ-ის საწარმოთა მთლიანი რეკონსტრუქცია და განხორციელდა წარმოების შემდგომი კონცენტრაცია. აშენდა თანამედროვე, მაღალმწარმოებლური მანქანებითა და ავტომატებით აღჭურვილი მსხვილი საწარმოები, მაგ., ასანთის კომბინატი „გიგანტი“ და ბალაბანოვოს ფ-კა კალუგის ოლქში, ბარნაულისა და ბიისკის ფ-კები ალთაის მხარეში, ასანთის ფ-კა „პობედა“ და ბორისოვის ფ-კა, ბელორ. სსრ-ში და სხვ.; საბჭ. კავშირს ასანთის წარმოების მოცულობით და ტექ. აღჭურვილობით წამყვანი ადგილი უკავია მსოფლიოში. სახალხო დემოკრ. ქვეყნებს შორის ასანთის მრეწვ. განვითარებულია ჩინეთში, ჩეხოსლოვაკიასა და პოლონეთში. კაპიტალ. ქვეყნებიდან ასანთის ძირითადი მწარმოებლები არიან აშშ, ინდოეთი, იაპონია, ინგლისი, შვეცია, ბელგია და სხვ.



ასანთის ავტომატი. საერთო ხედი.

**ასანია ი დიესი** (Azaña y Diez) მანუელ (10. I. 1880, ალკალა-დე-ენარეს, — 4. XI. 1940, მონტობანი, საფრანგეთი), ესპ. პოლიტ. მოღვაწე, მწერალი. დააარსა რესპ. მოქმედების პარტია (1930—34). მონაწილეობა მიიღო სან-სებასტიანის პაქტის დადებაში. ესპანეთში რესპ. გამოცხადების შემდეგ (1931) იყო სამხ. მინისტრი, 1931—33 ესპ. რესპ. მთავრობის

მეთაური. 1934 აპრილში დააარსა ახალი, მემარცხენე რესპუბლიკელთა პარტია, რ-იც 1936 შევიდა სახ. ფრონტის შემადგენლობაში. არჩევნებში სახ. ფრონტის გამარჯვების (1936 წ. 16 თებ.) შემდეგ ა. კვლავ სათავეში ჩაუდგა მთავრობას. 1936 მაისში აირჩიეს რესპ. პრეზიდენტად. 1936—39 ეროვნ.-რევ. ომის დროს ა. ფაქტობრივად იყო სახ. ფრონტის მემარჯვენე ფრთის ლიდერი. 1939 წ. 1 მარტს გადადგა პრეზიდენტის პოსტიდან და, როგორც ემიგრანტმა, თავი შეაფარა საფრანგეთს.

**ასან-მირზა** (გ. II. 1750), კახეთის მეფის დავით II-ის (იმამყული-ხანის) მესამე ვაჟი, ირან. ორიენტაციის მომხრე. მხარს უჭერდა თავის ძმას *ალექსანდრე ბატონიშვილს* (ალი-მირზას) თეიმურაზ II-ისა და ერეკლე II-ის წინააღმდეგ ბრძოლაში. ალექსანდრეს დაღუპვის შემდეგ ა.-მ. მეფეთა მიმართ ლოიალურ პოლიტიკას დაადგა. შემდეგში ადილ-შაჰმა ირანში გაიწვია, სადაც მეთაურობდა შაჰის გვარდიის ქართ. რაზმებს. 1748 თავისი რაზმებით საქართველოში დაბრუნდა. მონაწილეობდა თეიმურაზ II-ისა და ერეკლე II-ის საგარეო ომებში. გარდაიცვალა ყარაბაღზე ლაშქრობის დროს.

*წყარო*: ორბელიანი პ., ამბავნი ქართლისანი, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ნაწ. 2, დ. ჩუბინაშვილის გამოც., სპბ., 1854.

**ასანსოლი,** ქალაქი ჩრდ.-აღმ. ინდოეთში (დას. ბენგალის შტატი), მდ. დამოდარის ხეობაში. 157 ათ. მცხ., გარეუბნებიანად 200 ათ. მცხ. მეტი (1971). სარკინიგზო კვანძი. ჩჰოტა-ნაგპურის ინდუსტრ. რ-ნის მნიშვნელოვანი სამრეწვ. ცენტრი. მანქანათმშ. (მ. შ. ენერგეტიკული), ორთქლმავალშემკეთებელი სახელოსნოები. ქვანახშირის მოპოვება (რანიგანჯის აუზი, ა-იდან 15 *კმ*), შავი მეტალ. (ჰირაპური, 7 *კმ*), ალუმინის გამოდნობა (ჯაიკაინაგარი, 11 *კმ*).

**ასანუმა** ინეძირო (27. XII. 1898 — 12. X. 1960), იაპონიის ს.-დ. მოძრაობის მოღვაწე. 1923 დაამთავრა ვასედის უნ-ტი. 1925—40 ეკავა ხელმძღვანელი პოსტები იაპ. ს.-დ. პარტიებში. ა-მ აქტ. მონაწილეობა მიიღო იაპ. სოციალ. პარტიის (ისპ) შექმნაში (1945 ნოემბ.). 1948—51, 1955—60 იყო ისპ ცაკ-ის გენ. მდივანი. 1951—55 იაპ. მემარჯვენე სოციალ. პარტიის ცაკ-ის გენ. მდივანი, 1960 ისპ ცაკ-ის თავ-რე. 1935-იდან ცხრაჯერ იქნა არჩეული პარლამენტში. 1958—60 იყო იაპ.-ამერ. „უშიშროების ხელშეკრულების" წინააღმდეგ ბრძოლის ერთ-ერთი ხელმძღვანელი. გადაჭრით გამოდიოდა ამერ. იმპერიალიზმისა და იაპ. რეაქციის წინააღმდეგ. მოკლა ფაშისტმა ტერორისტმა.

**ასანხოჯალო,** სოფელი ბოლნისის რ-ნში (იმირასანის სოფსაბჭო), მდ. მაშავერის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 430 *მ*, ბოლნისიდან 13 *კმ*. მოსახლ. დასაქმებულია არუხლოს მეკარტოფილეობა-მერძევეობის საბჭ. მეურნეობაში. რვაწლ. სკოლა, ბ-კა, საფერშლო პუნქტი.

**ასარ თაბრიზი,** შამსედინ ჰაჯი მუჰამედ (გ. 1390), აზერბ. პოეტი და სწავლული. წერდა სპარსულად. ავტორია რამდენიმე შრომისა ლიტ-რის თეორიის საკითხებზე. ჰქონია მრავალი კასიდა, ღაზალი, კიტა, რობაი. ჩვენამდე მოაღწია მხოლოდ ერთმა პოემამ („მეჰრი და მუშთარი", 1376), რ-შიც ავტორი უმღერის წმინდა და ძლიერ სიყვარულს, მეგობრობას, ერთგულებას, გმირობას. პოემაში ვხვდებით სოც. მოტივებსაც და ბედის სამდურავსაც. პოეტი ავლენს ასტრონომიის კარგ ცოდნას.

**ასარხადონი** (ასურ.: აშურ-ახე-იდდინნა), ასურეთის მეფე ძვ. წ. 680—669. გამეფდა სამოქალაქო ომის შედეგად. საშინაო პოლიტიკაში ეყრდნობოდა ვაჭრებს, ქურუმებს. აღადგინა თავისი მამის *სინახერიბის* მიერ დანგრეული ბაბილონი. მსხვილ სავაჭრო-კულტ. ცენტრებს დაუბრუნა პრივილეგიები და გადასახადებისაგან გაათავისუფლა. წარმატებით ეწეოდა დაპყრობით პოლიტიკას. ასურეთს კვლავ დაუმორჩილა სირია, პალესტინა, ფინიკია, დაიპყრო ეგვიპტე (ძვ. წ. 675—671). ა-ს ბრძოლები ჰქონდა არამეულ, ირან. და იმიერკავკასიიდან შემოსეულ ტომებთან. პირველი ცნობები ასურეთის ახ. მტრების — კიმერიელების და სკვითების შესახებ შემონახულია ა-ის წარწერებში. ა-მა თავისი სამფლობელო ორ შვილს გაუყო: ასურეთი *ასურბანიფალს* არგუნა, ბაბილონი — შამაშშუმუქინს.

**ასასი** (აფხ. სიტყვასიტყვით — სტუმარი), აფხ. გლეხთა კატეგორია, უდრის ქართ. *ხიზანს*, „მინდობილს". ა-ებს აფხაზეთში უწოდებდნენ ფეოდ. კლასის იმ წარმომადგენლებსაც, რ-ებიც სხვა რომელიმე ფეოდალის მიწა-წყალზე სახლდებოდნენ და მისი ქვეშევრდომნი ხდებოდნენ. *ზ. ანჩაბაძე.*

**ასასი** (არაბ. ასას — დარაჯი, მოთვალთვალე), საპოლიციო ფუნქციების მქონე მოხელე ფეოდ. საქართველოში. თვალყურს ადევნებდა წესრიგს ქალაქში, დარაჯობდა ღამით, მომხდარი ბოროტმოქმედების შესახებ მოახსენებდა ქალაქის *მოურავს*, რ-საც უშუალოდ ემორჩილებოდა; მოურავი და ქალაქის მოხელეები ა-ებისა და მათი უფროსების — ასასბაშების მეშვეობით ახორციელებდნენ თავიანთ ხელისუფლებას.

*წყარო*: საქართველოს სიძველენი, ე. თაყაიშვილის რედ., ტ. 2, ტფ., 1909, გვ. 530.

*ლიტ.*: Месхиа Ш. А., Города и городской строй феодальной Грузии XVII — XVIII вв., Тб., 1959. *გ. ნადარეიშვილი.*

**ასასინები** (არაბ.: ჰაშიშინ — ჰაშიშის მწეველი), ისმაილიტთა მუსლიმანურ (შიიტურ) სექტაში XI ს. დამლევს მომხდარი განხეთქილების შედეგად ირანში შექმნილი საიდუმლო სექტანტური ნეოისმაილიტური ორგანიზაცია. ა-ის ანუ ნიზარიების სათავეში იდგნენ მსხვილი ფეოდალები, რ-ებიც მიზნად ისახავდნენ სუნიტ სელჩუკიანთა გამოჩენილ წარმომადგენლებთან ბრძოლას. ძალთა ნაკლებობის გამო ა. ინდივიდ. მკვლელობის პოლიტიკას ახორციელებდნენ თავიანთი ფიდაების საშუალებით. 1090 ა-ის სექტის დამაარსებელმა და მეთაურმა შეიხმა ჰასან იბნ საბაჰმა (გ. 1124) აიღო *ალამუთის* ციხე და ა-ის რეზიდენციად აქცია. შემდეგ ა-მა ბევრი სხვა მიუვალი ციხეც იგდეს ხელთ ირანსა და სირიაში და შექმნეს თეოკრ. სახელმწიფო. XII ს. დამდეგს ა-ის მოძრაობა გავრცელდა სირიასა და ლიბანში, სადაც ა. ჯვაროსნებს ებრძოდნენ. თანდათანობით ა-ის მეთაურებმა მიიტაცეს მათი ციხესიმაგრეების გარშემო მდებარე მიწები და ჩვეულებრივ ფეოდალებად იქცნენ. 1256 მონღოლებმა აიღეს ალამუთის ციხე და მოსპეს ა. ირანში, სირიასა და ლიბანში, 1273 ა-ს ბოლო მოუღეს მამლუქებმა.

*ლიტ.*: Строева Л. В., Уничтожение монголами государства исмаилитов в Иране, «Ученые записки ЛГУ», 1954, № 179.

**ასატური** (ნამდვ. გვარი ასტვაწატრიანი) გევორქ კონსტანტინეს ძე (1863, თბილისი, — 1937), სომეხი ლიტერატორი, მთარგმნელი. განსაკუთრებული დამსახურება მიუძღვის ქართვ. კლასიკოსი მწერლების სომხ. ენაზე თარგმნაში. 1931 გამოსცა ქართ პოეზიის ანთოლოგია, რ-იც შეიცავს მის მიერვე თარგმნილ ქართვ. მწერალთა ნაწარმოებებს და ქართ. ხალხ. პოეზიის ნიმუშებს. ა-მა სომხურად თარგმნა „ვეფხისტყაოსნის" სრული ტექსტი (გამოქვეყნდა 1937), აგრეთვე ნაწყვეტები ფირდოუსის „შაჰნამედან". მან პირველმა მიაქცია ყურადღება პეტერბ. სააზიო მუზეუმში დაცულ ხელნაწერს, სადაც თავმოყრილია საიათნოვას ქართ. ლექსები. 1922 გამოაქვეყნა ერევნის სახელმწ. მუზეუმში დაცული საიათნოვას ხელნაწერის აღწერა.

**ასაფ ალი** არუნა (დ. 1909), ინდოეთის პოლიტ. და საზ. მოღვაწე ქალი. ახალგაზრდობიდან აქტიურად მონაწილეობდა ეროვნ.-განმათ. მოძრაობაში. 1928 შევიდა ინდ. ეროვნ. კონგრესის (იეკ) პარტიაში. ორჯერ იყო დაპატიმრებული ინგლ. კოლონ. ხელისუფალთა მიერ. 1947—48 მეთაურობდა იეკ-ის დელის პროვ. კომიტეტს. 1958—59 იყო დელის მერი. ა. ა. ქალთა ემანსიპაციისათვის მოძრაობის ერთ-ერთი ფუძემდებელია ინდოეთში. 1963-იდან აფრიკა-აზიის სოლიდარობის ინდ. ინ-ტის პრეზიდენტი-აღმასრულებელია. 1965-იდან ინდოეთ-საბჭ. კავშირის კულტ. ურთიერთობის განვითარების საზოგადოების ვიცე-პრეზიდენტი. „ხალხთა შორის მშვიდობის განმტკიცებისათვის" საერთაშ. ლენინური პრემიის ლაურეატი (1965).



ბ. ასაფიევი.

**ასაფიევი** ბორის ვლადიმერის ძე (ლიტ. ფსევდ. იგორ გლებოვი) [17 (29). VII. 1884, პეტერბურგი, — 27. I. 1949, მოსკოვი], რუსი საბჭ. მუსიკათმცოდნე და კომპოზიტორი. სსრკ სახ. არტისტი (1946), სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1943), სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1943, 1948). 1908 დაამთავრა პეტერბ. უნ-ტის ისტ.-ფილოლ. ფაკ-ტი, 1910 — კონსერვატორია (ა. ლიადოვის კლასი). 1919—30 მუშაობდა ლენინგრ. ხელოვნ. ისტ. ინ-ტში. 1925-იდან ლენინგრ. კონსერვ. პროფესორია. 1948 ირჩევენ სსრკ კომპოზიტორთა კავშირის თავ-რედ. დაწერილი აქვს მრავალი მნიშვნელოვანი შრომა რუს. და დას. ევრ. მუსიკის ისტ. საკითხებზე („ჩაიკოვსკის ინსტრუმენტული შემოქმედება", 1922; „სიმფონიური ეტიუდები", 1922; „წიგნი სტრავინსკიზე", 1929; „ევგენი ონეგინი", 1944; „ჯადოქარი ქალი", 1947; „გლინკა", 1947; „გრიგი", 1948; „მუსიკალური ფორმა როგორც პროცესი", წიგნი 1—2, მე-2 გამოც., 1963 და სხვ.). ა-ის მუს. ნაწარმოებებიდან აღსანიშნავია ბალეტები (სულ 28): „პარიზის ალი" (1932), „ბახჩისარაის შადრევანი" (1934), „კავკასიის ტყვე" (1938), 11 ოპერა, ოთხი სიმფონია, კამერული ნაწარმოებები. დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.

*ლიტ.*: Орлова Е., Б. В. Асафьев. Путь исследователя и публициста, Л., 1964; Памяти академика Б В. Асафьева Сб. статей о научно-критическом наследии, М.—Л., 1951.

**ასაწყობი კონსტრუქციები** მშენებლობაში, ქარხნული ან პოლიგონური წესით დამზადებული ნაწილებისაგან (სამონტაჟო ელემენტები, ბლოკები) შედგენილი (დამონტაჟებული) სამშენებლო კონსტრუქციები. ა. კ-ს ამზადებენ სხვადასხვა მასალისაგან. ფართო გაგებით, ა. კ-ს განეკუთვნება ლითონის ან ხის ისეთი კონსტრუქციები, რ-თა ელემენტებს სამშენებლო მოედანზე აღარ სჭირდება დამატებითი დამუშავება. აგრეთვე ქვის წყობის ზოგიერთი სახეობა, პლასტმასების ზოგიერთი კონსტრუქცია და სხვ.; თანამედროვე მშენებლობაში ძირითადად რკინაბეტონისა და ბეტონის ა. კ-ს იყენებენ.

დამზადების ტექნოლ. თვალსაზრისით რკინაბეტონისა და ბეტონის ა. კ. მკვეთრად განსხვავდება *მონოლითური კონსტრუქციებისაგან*. ა. კ-ის სამონტაჟო ელემენტებს მექანიზებული წესით ამზადებენ რკინაბეტონის ნაკეთობათა ქ-ნებში

ან პოლიგონებზე. ეს ელემენტები სათანადო სატრანსპ. საშუალებებით სამშენებლო მოედანზე გადააქვთ და ამწეებით დამონტაჟების შემდეგ კონსტრუქციას ამონოლითებენ. დამონოლითების ოპერაციის ხარისხიანად შესრულებას დიდი მნიშვნელობა აქვს კონსტრუქციის ნორმალური მუშაობისათვის, განსაკუთრებით სეისმურ რ-ნებში.

ა. კ. მკვეთრად ამცირებს მშენებლობის ვადებს, მშენებლობის შრომატევადობასა და ღირებულებას. ყალიბების, ქარგილებისა და სხვა დამხმარე მოწყობილობებისათვის საჭირო მასალის (ძირითადად ხის მასალის) ხარჯს. ა. კ-ის ფართოდ გამოყენება მშენებლობის ინდუსტრიალიზაციის საფუძველს წარმოადგენს, იგი სამშენებლო-სამონტაჟო სამუშაოთა კომპლ. მექანიზაციისა და ავტომატიზაციის მაქს. დანერგვის საშუალებას იძლევა. ა. კ-ის ეფექტურობისა და რენტაბელობისათვის აუცილებელია კონსტრუქციული ელემენტების ტ ი პ ი ზ ა ც ი ა და უ ნ ი ფ ი კ ა ც ი ა, რაც საფუძვლად უდევს შენობათა ელემენტების სტანდარტიზაციასა და ტიპობრივი პროექტების ფართო გამოყენებას.

საბჭ. კავშირში რკინაბეტონისა და ბეტონის ა. კ-ის ფართო გამოყენება 1954-იდან დაიწყო. ა. კ-ის უმეტესი ნაწილი სტანდარტიზებული და უნიფიცირებულია, მზადდება ინდუსტრ. ნაკეთობათა ერთიანი საკავშ. კატალოგების მიხედვით. სსრკ-ში რკინაბეტონის კონსტრუქციების მთლიანი მოცულობის 60%-ს ა. კ. შეადგენს.


ასაწყობი სახლთმშენებლობა. დიდპანელიანი შენობა. მშენებლობის პროცესი. თბილისი.

ა. კ-ს იყენებენ მშენებლობის ყველა დარგში. სამოქალაქო მშენებლობაში დიდადაა გავრცელებული *მსხვილბლოკიანი კონსტრუქციები, მსხვილპანელიანი კონსტრუქციები* და კარკასული საცხოვრ. სახლებისა და საზ. შენობათა ა. კ. სამრეწვ. მშენებლობაში რკინაბეტონის ასაწყობი ელემენტებისაგან მზადდება საწარმოო შენობათა უმეტესი ნაწილის მზიდი კარკასები, გადახურვები, კედლების პანელები, საძირკველთა ბლოკები, სპეც. კონსტრუქციები; სატრანსპ. მშენებლობაში — რკინიგზის შპალები, ავტოგზათა და აეროდრომთა საფრის ფილები, ხიდების მალებისა და საყრდენი კედლების კონსტრუქციები; ჰიდროტექ. მშენებლობაში — მილსადენები, გვირაბთა მოსაპირკეთებელი ელემენტები, კაშხალების, არხების, ელექტროსადგურების შენობათა კონსტრუქციები და სხვ. ა. კ-ის გამოყენების სფერო ყოველწლიურად ფართოვდება.

ა. კ-ის გამოყენება მშენებლობაში ფართოდ გავრცელდა საქართველოში. ა. კ-ით ქართვ. მეცნიერებმა და ინჟინრებმა შექმნეს ორიგინ. სახის გარსები (მაგ., თბილისის სპორტის სასახლის გუმბათი), მალღივი შენობების კარკასები, ხიდები, საყრდენი კედლები და სხვ.

*ლიტ.*: ქ ა რ ც ი ვ ა ძ ე გ., ც ა გ ა რ ე ლ ი ზ., ხიდები, ნაწ. 2, თბ., 1959; წ უ ლ ე ი ს კ ი რ ი მ., რკინაბეტონის კონსტრუქციები, თბ., 1962; Справочник по производству сборных железобетонных изделий, т. 1—2, М., 1965; Справочник проектировщика, [т. 5] — Сборные железобетонные конструкции, М., 1959; Ш и ш к и н А. М., Сборные железобетонные конструкции одноэтажных промышленных зданий, М., 1966. *გ. ქარცივაძე.*

**ასაწყობი მანქანები,** პოლიგრაფიული საბეჭდი ფორმის სატექსტე ნაწილის დასამზადებელი მანქანები. XIX ს. დასაწყისში პირველი ა. მ-ით მექანიზებული იქნა ცალკეული ლიტერებით ტექსტის სტრიქონების აწყობა. 1822 ინგლ. უ. ჩერჩმა ააგო ლიტერების კლავიატურიანი ასაწყობი მანქანა, 1866—67 რუსმა გამომგონებელმა პ. კნიაგინინსკიმ მსოფლიოში პირველმა შექმნა პროგრამული მართვის ლიტერების ასაწყობი მანქანა („ავტომატ-ამწყობი"). ა. მ-ის ფართო გამოყენება დაიწყო XIX ს. ბოლოს, *ლინოტიპისა* და *მონოტიპის* შექმნის შემდეგ. ამავე პერიოდში ჩატარდა ფოტოასაწყობი მანქანების შექმნის პირველი ცდები.

გამოსახულების მიღების პრინციპის მიხედვით განასხვავებენ ასაწყობ-ჩამოსასხმელ, ასაწყობ-საწერსა და ფოტოასაწყობ მანქანებს. ასაწყობ-ჩამოსასხმელი მანქანების დანიშნულებაა სატექსტე გამოსახულების მიღება ცალკეული ნიშნების ან სტრიქონების სახით. ამ ჯგუფს განეკუთვნება ასაწყობ-სტრიქონჩამოსასხმელი (ლინოტიპი) და ასაწყობ-ასოთჩამოსასხმელი (მონოტიპი) მანქანები. ასაწყობ-ჩამოსასხმელ მანქანებს უმეტესად მაღალი ბეჭდვის ფორმების დასამზადებლად იყენებენ. ასაწყობ-საწერი მანქანები ქაღალდზე, ფირზე და სხვა მასალაზე ანაბეჭდის სახით ტექსტის გამოსახულების მიღების საშუალებას იძლევა. ამ მანქანებით ამზადებენ უმთავრესად *ოფსეტური ბეჭდვის* ფორმებს მცირეტირაჟიანი გამოცემებისათვის. თანამედროვე ფოტოასაწყობი მანქანები მაღალმწარმოებლურია და ტექნოლოგიურად კარგად უთავსდება ოფსეტური ბეჭდვის ხერხს. პროცესის მექანიზაციის ხარისხის მიხედვით, ა. მ. არის ნახევრად ავტომატური და ავტომატური.

თანამედროვე მჩქარობლურ ასაწყობ ავტომატებში ნიშანთა გამოსახულების მისაღებად ელექტრონულსხივურ მილაკებს იყენებენ, რაც ანაწყობის დიდი სიჩქარით მიღების საშუალებას იძლევა (1000 ნიშანი 1 *წმ*-ში). მიმდინარეობს მუშაობა ლაზერისა და ჰოლოგრაფიის პრინციპით მოქმედი სისტემების შესაქმნელად.

**ასაწყობი რკინაბეტონის და ბეტონის კონსტრუქციებისა და დეტალების მრეწველობა,** საშენ მასალათა მრეწვ. დარგი, რ-იც ამზადებს რკინაბეტონის და ბეტონის კონსტრუქციებსა და დეტალებს მთლიანად ან ნაწილობრივ ასაწყობი შენობების ან ნაგებობათა მშენებლობისათვის. სსრკ-ში ყითარდება 50-იანი წლებიდან. 1954—71 სსრკ-ში აშენდა ასაწყობი რკინაბეტონის და ბეტონის კონსტრუქციებისა და დეტალების დამამზადებელი 5,5 ათასზე მეტი მექანიზებული საწარმო და პოლიგონი, რამაც ა. რ. ბ. კ. დ. მ-ის პროდუქცია ამ პერიოდში 3,1 მლნ მ$^3$-იდან 90,9 მლნ. მ$^3$-მდე გაზარდა. ასაწყობი რკინა-ბეტონის და ბეტონის კონსტრუქციები და დეტალები მზადდება სპეციალიზებულ სამრეწვ. საწარმოებში მასობრივად და მექანიზებული წესით, მათი აწყობა-მონტაჟი კი ხდება მშენებლობის ადგილზე სპეც. სამშენებლო მექანიზმების გამოყენებით. ასაწყობი რკინაბეტონის და ბეტონის კონსტრუქციებისა და დეტალების გამოყენება აჩქარებს მშენებლობის ინდუსტრიალიზაციის ტემპს, ამცირებს საშენი მასალის ხარჯვას, აუმჯობესებს მშენებლობის ხარისხს, სრულყოფს შრომის ორგანიზაციას, მკვეთრად ზრდის შრომის მწარმოებლურობას, მნიშვნელოვნად ამცირებს მშენებლობის თვითღირებულებას და სხვ. ასაწყობი რკინაბეტონის და ბეტონის კონსტრუქციებსა და დეტალებს წარმატებით იყენებენ სამრეწვ. მშენებლობაში (კამარების, ფერმების, საძირკვლის ბლოკების, სვეტებისათვის და ა. შ.), ბინათმშენებლობაში (საკედლე პანელებად, სართულშორისი გადახურვისათვის და ა. შ.), სატრანსპ. მშენებლობაში (ხიდების, გზის საფარის, ესტაკადებისა და სხვ. მოსაწყობად), ჰიდროტექ. მშენებლობაში (სანაპიროების, არხების, რაბების, ჰიდროსადგურებისა და სხვ. ასაგებად) და ა. შ.

ა. რ. ბ. კ. დ. მ-ის სპეციალიზებული საწარმოები პროდ. მოცულობის მიხედვით იყოფა სამ ჯგუფად: ა) დიდი — 70 ათასი მ$^3$ და მეტი, ბ) საშუალო — 30—50 ათასი მ$^3$, გ) მცირე საწარმოები და პოლიგონები. დიდ საწარმოებში აგრეგატების დისტანციური მართვა მექანიზებულია და ნაკეთობათა დამზადება ნაკადურ-კონვეიერული წესით ხდება. სსრ კავშირში ა. რ. ბ. კ. დ. მ. სწრაფად იზრდება. საქართველოში მრეწვ. ამ დარგს საფუძველი ჩაეყარა 1953 და სწრაფი ტემპით ვითარდება. 1953 გამოშვებული იყო 19,7 ათასი მ$^3$ ნაკეთობა, 1960 წ. — 282,1, 1965 წ.—672, 1970 წ.— 923, 1973 კი 1170 მ$^3$, ე. ი. 13 წლის მანძილზე ამ დარგის პროდუქციის წარმოება 4-ჯერ გაიზარდა. საქართველოში ათვისებულია ასაწყობი რკინაბეტონისაგან მილების, ელექტროგადამცემი და კავშირგაბმ. ხაზების საყრდენი ანძების, სავენახე ჭიგოების, წყალთა მეურნეობისათვის საჭირო სხვადასხვა სამშენებლო კონსტრუქციებისა და სხვ. წარმოება. ა. რ. ბ. კ. დ. მ-ის მსხვილი და საშ. სიმძლავრის საწარმოები უკანასკნელ ხანებში აშენდა თბილისში, რუსთავში, ქუთაისში, ბათუმში, ბიჭვინთაში, ჭიათურასა და თელავში. აგებულია აგრეთვე დიდპანელიანი სახლმშენებელი კომბინატები თბილისში, რუსთავში, ქუთაისში, ბათუმში, რ-თა საერთო საწარმოო სიმძლავრეა 250 ათასი მ$^2$ საცხოვრ. ფართობი ყოველწლიურად.

**ასაწყობი სახლთმშენებლობა,** სახლთმშენებლობა ქარხნული წესით წინასწარ დამზადებული კონსტრ. ელემენტების ან შენობის მზა ნაწილების აწყობით. ძირითადად აგებენ მსხვილბლოკიან, მსხვილპანელიან და მოცულობითელემენტებიან მთლიანწყობილ შენობებს (იხ. *მსხვილბლოკიანი კონსტრუქციები, მსხვილპანელიანი კონსტრუქციები*), დიდბლოკიანი შენობის კედლებს აწყობენ ბეტონისა და სხვა მასალის სამშენებლო ბლოკებისაგან, მსხვილპანელიან შენობებს კი — კედლების, ტიხრებისა და გადახურვების დიდი ზომის ნაწილებისაგან (პანელებისაგან, იხ. ნახ.). მოცულობით-ელემენტებიანი შენობების ასაწყობი ნაწილებია: მზა ოთახი, ბინა, სექცია ან სართული. ა. ს-თვის საჭირო ელემენტებს (პანელები, ბლოკები) ამზადებენ სახლთსაშენ ქ-ნებში. ტექ.-ეკონ. თვალსაზრისით ეფექტურია, როცა ასაწყობი ელემენტების დამზადების, გადატანისა და მონტაჟის მთლიან ტექნოლ. პროცესს უზრუნველყოფს ერთი სახლთსაშენი კომბინატი.

ა. ს-ში უმთავრესად ბეტონის კონსტრუქციებსა და რკინაბეტონის კონსტრუქციებს იყენებენ. მაღალი ტექ.-საექსპლუატაციო თვისებები ახასიათებს მსუბუქი მასალისაგან (პლასტმასები, მინაბოჭკოვანი მასალა, ალუმინი) დამოუკიდებლად ან რკინაბეტონთან ერთად დამზადებულ ასაწყობ ელემენტებს განსაკუთრებით შემომზღუდ კონსტრუქციებს (კედლები, სახურავები). მეტად ეფექტურია მათი გამოყენება დამოუკიდებლად ან რკინაბეტონთან ერთად. სასოფლო, სააგარაკო და დროებით საბინაო მშენებლობაში (დროებითი დასახლებები დიდ მშენებლობათა ან საწარმოთა რ-ნებში) ფართოდ იყენებენ ქართული წესით დამზადებულ 1—2-სართულიან ასაწყობ ხის სახლებს, რ-ებიც შედგენილია ფაროვანი, კარკასულფაროვანი და სხვა სახის მზა კონსტრუქციებისაგან.

ა. ს. აჩქარებს მშენებლობას, აუმჯობესებს მის ხარისხს, ამცირებს მშენებლობის თვითღირებულებას.

*ლიტ.*: ნ ი ნ უ ა გ., ასაწყობი რკინაბეტონის კონსტრუქციების მონტაჟი, თბ., 1964; Массовое полносборное домостроение в Москве, М., 1965; С т р ж а л к о в с к и й Е. Г., Домостроительные комбинаты — новый метод организации строительства, М.—Л., 1960. *გ. ნინუა.*

**ასაწყობ-მაპროგრამებელი აპარატი,** მოწყობილობა, რ-იც ავტომატურად ადგენს ასაწყობ-სტრიქონჩამოსასხმელი მანქანის პროგრამას პერფორირებული ლენტის სახით. ლენტზე კოდირებულია ასაწყობ სტრიქონთა ტექსტის ცალკეული ნიშნები და ასაწყობ-სტრიქონჩამოსასხმელი ავტომატის მართვის ბრძანებები. ა-მ. ა-ის პერფორატორზე გამოყენებული ექვსნიშნიანი კოდით შესაძლებელია ხვრეტილთა მხოლოდ 64 კომბინაციის მიღება, ზედა და ქვედა გადართვის რეგისტრების გამოყენებით კი — 123-ისა. რეგისტრი საშუალებას იძლევა კლავიშზე თითის დაჭერით მივიღოთ როგორც ნუსხური, ისე მთავრული ასოს კოდი. აპარატის 64 კლავიშიდან 45 ემსახურება სალიტერო კოდების მიღებას, 19 – სიტყვებს შორის ხარვეზების შექმნას, სტრიქონების მოცემულ სიგრძეზე დაყვანას და ბრძანებათა კოდების მიღებას. მიღებული კოდირებული ორიგინალის (პერფორირებული ლენტის) მეშვეობით ასაწყობ-სტრიქონჩამოსასხმელ ავტომატზე ყველა ოპერაცია ავტომატურად სრულდება. ა.-მ. ა-ის მწარმოებლურობაა საათში 15 ათ. ნიშანი.

**ასაწყობ-მონოლითური კონსტრუქციები,** რკინაბეტონის ან ბეტონის სამშენებლო კონსტრუქციები, შედგენილი ქარხნული ან პოლიგონური წესით წინასწარ დამზადებული ასაწყობი ელემენტებისა და ადგილზე დაბეტონებული მონოლითური ნაწილებისაგან. ასაწყობი ელემენტები უმეტესად კონსტრუქციის მზიდი ნაწილებია, რ-ებსაც აწყობის შემდეგ კონსტრუქციის მონოლითური ნაწილების ხარაჩოებად იყენებენ. ზოგჯერ ნაგებობის მძიმე და რთულ მზიდ კონსტრუქციებს მონოლითურს აგებენ, ხოლო დანარჩენ ნაწილებს (სტანდარტულ ელემენტებს) აწყობენ, მაგ., თანამედროვე ხიდების თაღები ხშირად მონოლითურია, თაღზედა ნაშენი კი — აწყობილი. რთულ სივრცულ ღეროვან კონსტრუქციებში (მრავალსართულიანი შენობების კარკასებში და ა. შ.) მონოლითურ ელემენტებს კვანძების გასამარტივებლად იყენებენ.

ა.-მ. კ-ის ნაირსახეობაა წინასწარ დაძაბული რკინაბეტონის კონსტრუქციული ელემენტებით არმირებული გადახურვის კოჭები, ფილები, პანელები და სხვ., რ-ებსაც ამზადებენ ქ-ნაში ძელაკების ან ღეროების სახით. T-ებრი ან ვარცლისებრი განივკვეთის ღეროებსა და არმოცემენტის ასაწყობ ელემენტებს კონსტრუქციის მონოლითური ნაწილის დაბეტონებისას ყალიბებად იყენებენ. მსგავს ელემენტებს იყენებენ ჰიდროტექ. და ხიდების მშენებლობაში მასიური კონსტრუქციების აგებისას, მაგ., ბურჯის გარე შემომზღუდი ნაწილი (რკინაბეტონის ასაწყობი თხელკედლიანი გარსის ფორმის ელემენტი), რ-საც წინასწარ ამზადებენ, კონსტრუქციის შიგა მონოლითური ნაწილის დაბეტონებისას ყალიბის როლს ასრულებს. *ასაწყობ კონსტრუქციებთან* შედარებით ა.-მ. კ. ნაკლებინდუსტრიულია.

*გ. ქარცივაძე.*

**ასაწყობ-საწერი მანქანა,** სპეც. *საწერი მანქანა,* რ-საც იყენებენ უმთავრესად *ოპერატიულ პოლიგრაფიაში* ბრტყელი და ღრმა ბეჭდვისათვის განკუთვნილი ტექსტის ორიგინალების გადასაბეჭდად. ა.-ს. მ-ს აქვს რამდენიმე სახის შრიფტი, რ-თა ლიტერები სასტამბო შრიფტის ლიტერებისაგან მხოლოდ სიგანით განსხვავდება. სხვადასხვა სიგანის ასოებისა და სხვადასხვა სახარვეზო მასალის გამოყენება საშუალებას იძლევა, ჩვეულებრივი საწერი მანქანისაგან განსხვავებით, ა.-ს. მ-ზე მივიღოთ გამართული (ერთი სიგრძის) სტრიქონები, ა.-ს. მ-ის გავრცელებული მოდელებია *ვერიტაიპერი,* ტიპოპრესი, კოქსჰედი და სხვ.

**ასახვა,** ინფორმაციის მიღების, შენახვისა და გადაცემის უნარი, კერძოდ, უმაღლესად ორგანიზებული მატერიის — ადამიანის თავის ტვინის თვისება — გამოვლინდეს როგორც იდეალური, როგორც ცნობიერების ეფექტი. ფართო გაგებით, ა. დამახასიათებელია ყოველი ცოცხალი ორგანიზმისათვის და ფაქტობრივად ვლინდება როგორც შეგრძნების ეფექტი. შეგრძნების მსგავსი უნარის — ასახვის უნარის — არსებობა შეიძლება ვიგულისხმოთ არაორგ. ბუნებაშიც.

არაფერში არ ვლინდება ფსიქიკურის, კერძოდ, ცნობიერების ბუნება ისე აშკარად, როგორც ა-ში. მასში კარგად ჩანს ის, რომ ცნობიერება და საზოგადოდ ყოველი ფსიქიკური არსებობს როგორც რაღაც „სხვადყოფნა", რაღაც მოდელი და რომ როგორც ლოგიკურად, ისე ისტორიულად ცნობიერება და, საზოგადოდ ყოველი ფსიქიკური ყოველთვის დამოკიდებულია მატერიალურზე. ა. ყოველი ფსიქიკურის, მათ შორის ცნობიერების ერთ-ერთი ძირითადი მახასიათებელი, მისი ფუნდამენტური თვისებაა. ყოველი ფსიქიკური არსებობს როგორც ა., მაგრამ ყოველი ა. არ შეიძლება ფსიქიკური იყოს, მით უმეტეს — ცნობიერი; ცნობიერი ფსიქ. ა-ის გარდა, არსებობს აგრეთვე არაცნობიერი ფსიქ. ა-ც და ეს უკანასკნელი საკუთრივ ცნობიერებას, როგორც სურათს, ყოველთვის აკავშირებს იმასთან, რის სურათსაც ის წარმოადგენს. ასეთი ფსიქ. ასახვის როლს ასრულებს *განწყობა* როგორც მთლიანპიროვნული, დაუნაწევრებელი ა.

არჩევენ ა-ის სამ ძირითად ფორმას: (1) ფიზიკური ა., (2) არაცნობიერი ფსიქიკური ა. და (3) საკუთრივ ცნობიერება როგორც ა. თავისთავად ა. არც ცნობიერების სპეციფ. ნიშანია და არც საზოგადოდ, ფსიქიკურისა. თითოეული მათგანის სპეციფიკა მათში განხორციელებული ა-ის მოდალობაში უნდა ვეძიოთ. მართლაც, ცნობიერება, როგორც ა., როგორც უმაღლესად ორგანიზებული მატერიის, ადამიანის თავის ტვინის, ეფექტი პრინციპულად განსხვავდება ე. წ. არასპეციალიზებული ანუ ფიზ. სისტემებში განხორციელებადი ასახვის ყველა დღემდე ცნობილი ფორმისაგან. ავიღოთ, მაგ., ფოტოსურათი და ცნობიერება, როგორც ა. ორივე შემთხვევაში ადგილი აქვს ერთი მოვლენის (სისტემის) მეორე მოვლენაში (სისტემაში) „გადასვლას" („გადატანას"), უფრო ზუსტად, „გამოთქმას" („გამოხატვას"). უპირველეს ყოვლისა სწორედ ეს არის ის, რასაც ჩვენ ა-ს ვუწოდებთ და ამ მხრივ ფოტოსურათი და ცნობიერება, როგორც სურათი, თითქოს ერთნაირად გამოთქვამენ — ორივე გამოთქმაა და მეტი არაფერი. მაგრამ სინამდვილეში ისინი სულ სხვადასხვაგვარად და სხვადასხვა რამეს გამოთქვამენ. პრინციპულად სხვადასხვაა ფოტოსურათი, როგორც გამოთქმა, როგორც სურათი და ცნობიერება როგორც გამოთქმა, როგორც სურათი: ცნობიერება ყოველთვის რაღაც არჩევანს აკეთებს და, მაშასადამე, მის შედეგში, როგორც სურათში, ყოველთვის რაღაც ნეგაციასთან გვაქვს საქმე, რის გამოც იგი უკვე ნეგენტროპიული გამოთქმაა, რ-ის ინფორმაციული ღირებულება ყოველთვის სახეზეა, ფოტოსურათი კი მოქმედების თითქმის არავითარი არჩევნის გზით არ არის მიღებული და, მაშასადამე, მას თავისთავადი, ინფორმაციული ღირებულება არა აქვს, იგი მხოლოდ მაშინ შეიძლება გახდეს ინფორმაციის მატარებელი, როდესაც თვითონ იქცევა ცნობიერების ობიექტად.

მაგრამ არამარტო ცნობიერება, ყოველი არაცნობიერი ფსიქ. ა-ც ნეგენტროპიული ბუნების ინფორმაციული ღირებულების მქონეა (ინფორმაციულობა უფრო ფსიქიკურის სპეციფიკაზე მიუთითებს, ვიდრე საკუთრივ ცნობიერების სპეციფიკაზე). ასე ითქმის, მაგ., განწყობაზე, როგორც მთლიანპიროვნულ ა-ზე, რაც ცნობიერების ჩაურევლად ხდება. განწყობა, როგორც ინფორმაცია, ყოველ მოცემულ ვითარებაში ხსნის როგორც შინაგანი, ისე გარეგანი გარემოს განუსაზღვრელობას, რამდენადაც იგი სწორედ ისეთი არჩევნის გზით არის მიღებული, რ-ის ობიექტებსაც სხვადასხვა ალბათობა გააჩნიათ როგორც ერთ, ისე მეორე სფეროში. ამ აზრით, ინფორმაცია, რ-იც განწყობაშია მოცემული, ისე როგორც საკუთრივ ცნობიერება, ყოველთვის ახლის მოლოდინთან არის დაკავშირებული, ახლის მითითებაა. ინფორმაციასთან მხოლოდ მაშინ გვაქვს საქმე, როცა ხდომილობათა რაღაც განუსაზღვრელი რიცხვიდან ხდება ხდომილობათა რაღაც განსაზღვრული რიცხვის არჩევანი. განწყობაშიც ყოველთვის ასეთი არჩევანი ხდება ანუ პიროვნება სინამდვილეს უდგება არა მზამზარეული განწყობით, არამედ თვით ეს განწყობა აღმოცენდება მასში ამ სინამდვილის ზემოქმედების პროცესში. მაგრამ მიუხედავად ამისა, განწყობა, როგორც ა., თვისობრივად განსხვავდება ა-ის ყველა სხვა ფსიქ. სისტემისაგან, კერძოდ, ცნობიერებისაგან: იგი არც მჭვრეტელობითი, კონტემპლაციური ასახვაა და არც მოქმედებითი, პრაქტიკული, იგი მხოლოდ პიროვნების ისე მომართვაში მდგომარეობს, რომ მასში სწორედ იმ ფსიქ. თუ მოტორულმა აქტმა იჩინოს თავი, რ-იც სიტუაციის ადეკვატური ჭვრეტით თუ მოქმედებით ასახვას უზრუნველყოფს. განწყობა არის ფსიქ. ა-ის სპეციფ. სახე, კერძოდ, ინფორმაცია, რ-ის შინაარსი შემდეგ ცნობიერებაში უნდა „გამომჟღავნდეს". საქმე ისაა, რომ ცნობიერება, როგორც ა., ყოველთვის განწყობით, როგორც არაცნობიერი ფსიქ. ა-ით, არის გაშუალებული, ანუ ინფორმაცია, რ-ის შინაარსი ამ მხრივ ცნობიერებაში უნდა გამომჟღავნდეს, თვითონ ცნობიერებამ არ იცის. ამის საფუძველზე უნდა განისაზღვროს განწყობის, როგორც არაცნობიერი ფსიქ. ასახვის, ადგილი სისტემაში (მხედველობაშია ადამიანი — სისტემა), განისაზღვროს საკუთრივ განწყობაც, როგორც მთელი ამ სისტემის მოქმედების იმანენტური მიზეზი და ასევე — ჯერ კიდევ გამოუმჟღავნებელი პროგრამა ამ მოქმედებისა, მისი მიზანი. კერძოდ, განწყობის ადგილი ადამიანის ერთიან სისტემაში იქ არის, სადაც ამ სისტემის ფსიქ. (სუბიექტური) და ფიზ. (ობიექტური) „ელემენტები" ერთმანეთს ხვდებიან და ქმნიან ერთ მთლიან სისტემას, რ-შიც ამ სისტემის იმანენტური მოთხოვნილება თავის დაკმაყოფილებისათვის აუცილებელ „სიტუაციას" ისე პოულობს, რომ ცნობიერებამ ამის შესახებ არაფერი იცის, თუმცა ობიექტურად ერთიცა და მეორეც ამ უკანასკნელის ინტენციის სფეროში შედის და სუბიექტურადაც ისე განიცდება, როგორც რაღაც დაბრკოლება და არა როგორც რაღაც ცოდნა, ცნობიერებაში განიცდება არა განწყობა, როგორც ინფორმაცია, არამედ ამ ინფორმაციის უკმარობა და ობიექტივაცია, რასაც ამ მხრივ ცნობიერება ახდენს, უპირველეს ყოვლისა, თავისთავის „შევსებაში" ანუ იმ შინაარსის გამომჟღავნებაში მდგომარეობს, რაც მას განწყობისეულ ინფორმაციაში ეძლევა. ამიტომ განწყობა, როგორც ასახვა, ამავე დროს გაგებულ უნდა იქნეს როგორც „მოცემულობის სფერო", როგორც ყოველი ცნობიერი აქტივობის ქვემდებარე ინსტანცია.

ა. დიალექტ. მატერიალიზმის შემეცნების თეორიის ერთ-ერთი ფუნდამენტური კატეგორიაა, უფრო მეტიც, დიალექტ. მატერიალიზმის შემეცნების თეორიას ხშირად *ასახვის თეორიას* უწოდებენ.

*ლიტ.*: ლენინი ვ. ი., მატერიალიზმი და ემპირიოკრიტიციზმი, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 14; მისივე, ფილოსოფიური რვეულები, იქვე, ტ. 38; Ленинская теория отражения и современность, С., 1969; Анохин П. К., Опережающее отражение действительности, «Вопросы философии», 1962, № 7; Кремянский В. И., Типы отражения как свойства материи, იქვე, 1963, № 8; Ладыгина-Котс Н. Н., Развитие форм отражения в процессе эволюции организмов, იქვე, 1956, № 4; Леонтьев А. Н., Понятие отражения и его значение для психологии, იქვე, 1966, № 12; Павлов Т., Информация, отражение, творчество, М., 1967; Тюхтин В. С., О сущности отражения, «Вопросы философии», 1962, № 5; მისივე, Отражение и информация, იქვე, 1967, № 3; Украинцев Б. С., Информация и отражение, იქვე, 1963, № 2.

*ა. შეროზია.*

**ასახვა** მათემატიკაში, წესი, რ-ის მიხედვით $A$ სიმრავლის ყოველ $x$ ელემენტს ეთანადება მეორე $B$ სიმრავლეში გარკვეული $y=f(x)$ ელემენტი, რ-საც $x$ ელემენტის ანასახი ეწოდება, ხოლო $x$ ელემენტს $y$ ელემენტის წინარე სახე. $A$ სიმრავლის ყველა იმ ელემენტთა ერთობლიობას, რ-თა ანასახია $B$ სიმრავლის მოცემული $y$ ელემენტი, ეწოდება $y$-ის სრული წინარე სახე. ა-ის მაგალითებია: ერთი სიბრტყის პარალელური დაგეგმილება მეორე სიბრტყეზე, დედამიწის ზედაპირის წარმოდგენა რუკაზე ან გლობუსის ზედაპირზე. თუ $B$ სიმრავლის ყოველი ელემენტი $A$ სიმრავლის რომელიღაც ელემენტის ანასახს წარმოადგენს, მაშინ ამბობენ, რომ $A$ სიმრავლე აისახება $B$ სიმრავლეზე. თუ ამავე დროს $B$ სიმრავლის ყოველი ელემენტის სრული წინარე სახე შედგება მხოლოდ და მხოლოდ ერთი ელემენტისაგან, მაშინ ა-ს ეწოდება ურთიერთცალსახა.


ნ. ასეევი.

გვხვდება ა-ის გარკვეული კლასები: უწყვეტი ასახვა (იხ. *ტოპოლოგია*), იზომეტრიული ასახვა, *კონფორმული ასახვა*, ჰომომორფული ასახვა (იხ. *ჰომომორფიზმი*) და ა. შ. ა-ის ნაცვლად ზოგჯერ ხმარობენ ტერმინ „ფუნქციას". უმრავლეს შემთხვევაში ფუნქციად იგულისხმება ა. რიცხვით სიმრავლეში. ა-ის საშუალებით შესაძლებელია რომელიმე სიმრავლის ელემენტთა შორის თანაფარდობის შესწავლა შეიცვალოს ანასახებს შორის თანაფარდობის შესწავლით, რაც ხშირად გაცილებით უფრო ადვილი ამოცანაა.

**ასახვის თეორია,** მოძღვრება *ასახვის* კანონზომიერების, მისი ფორმებისა და სტრუქტურის შესახებ. შეისწავლის როგორც ფსიქ. ასახვის იდეალურ წარმონაქმნებს (სახე, მოდელი, ინფორმაცია) და მათ. შესატყვის მატერ. სისტემებს, ისე ფიზ. ასახვის ეფექტს, მის სტრუქტურას, კერძოდ ასახვის ეფექტის (გამოსახულება, სურათი) „სხვადყოფნის" კანონებს და ორიგინალთან მიმართების წესებს. ა. თ-ის ძირითადი ამოცანა არსებითად შემეცნების მთლიანობის გარკვევაში მდგომარეობს. ამიტომ იგი ნაწილობრივ თანხვდება შემეცნების თეორიას. მაგრამ ამ თეორიისაგან განსხვავებით, რ-იც უმთავრესად შემეცნების შესაძლებლობის, მისი შინაარსისა და საბოლოო პროდუქტის— ჭეშმარიტების — გნოსეოლოგიური ასპექტით არის დაინტერესებული, ა. თ-ს უშუალოდ შემეცნების მთლიანობა, მისი „აპარატი" აინტერესებს. მას უფრო შემეცნების სტრუქტურასთან აქვს საქმე, ვიდრე საკუთრივ მის გნოსეოლოგიურ შინაარსთან. შეისწავლის რა შემეცნების სტრუქტურას, ა. თ. შემეცნების ძირითად ინსტრუმენტს, ცნობიერებას, მუდამ თავის შესატყვის მატერ. სისტემას, ადამიანის თავის ტვინს უკავშირებს და ამ უკანასკნელის კომპლ. (ბიოლ., ფიზიოლ., ნეიროფიზიოლ. და ა. შ.) კვლევის მონაცემთა საფუძველზე არკვევს, როგორ გარდაიქმნება მასში შეგრძნების ეფექტი ცნობიერების ეფექტად და რა მიმართულებაშია თვითონ ცნობიერება, როგორც ეფექტი, როგორც „გამოსახულება", თავის ორიგინალთან. შეგრძნების პრობლემა თავისთავად ა. თ-ის ერთ-ერთი ცენტრ. პრობლემაა, მისმა მეცნ. გადაწყვეტამ ა. თ. მატერიალ. შემეცნების თეორიის ქვაკუთხედად აქცია. საქმე ისაა, რომ — «მატერიალიზმი სრულიად ეთანხმება ბუნებისმეტყველებას და პირველადად მოცემულად მატერიას თვლის, ხოლო მეორადად — ცნობიერებას, აზროვნებას, შეგრძნებას, ვინაიდან ნათლად გამოხატული ფორმით შეგრძნება მხოლოდ მატერიის უმაღლეს ფორმებთან (ორგანულ მატერიასთან) არის დაკავშირებული, და „თვით მატერიის შენობის საძირკველში" შეიძლება. მხოლოდ ვიგულისხმოთ უნარის არსებობა, რომელიც შეგრძნებას ჰგავს» (ლენინი ვ. ი., მატერიალიზმი და ემპირიოკრიტიციზმი, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 14, გვ. 43). ამ საკითხის გარკვევას არსებითი მნიშვნელობა ჰქონდა როგორც ცნობიერების ისტ. გენეზისის, ისე მისი შემეცნებითი მთლიანობისა და შესაძლებლობათა გასარკვევად. სხვანაირად, „თუ არა შეგრძნების შემწეობით, ჩვენ არაფრის ცოდნა არ შეგვიძლია არც ნივთიერების რაიმე ფორმებზე, არც მოძრაობის რაიმე ფორმებზე" (ლენინი ვ. ი., იქვე, გვ. 383). შეგრძნება არა მარტო ცნობიერებამდელი ფსიქ. ასახვის ერთ-ერთი ყველაზე აშკარად გამოხატული ისტ. ფორმაა, არამედ თვით ცნობიერების აუცილებელი „ელემენტიც". ფაქტობრივად შეგრძნების ეფექტში გარდაიქმნება ყოველი გარე გამღიზიანებლის ენერგია ცნობიერების ფაქტად და თვით ცნობიერება, როგორც ფსიქ. ეფექტი, სხვა არაფერია თუ არა შეგრძნების მონაცემთა შემდგომი ტრანსფორმაცია, რაც ჯერ ამ მონაცემების პირველადს აბსტრაქციაში — ე. წ. „წმინდა განცდის" პლანში (აკი საკუთრივ შეგრძნებაც, აღქმისაგან განსხვავებით, საგნის თვისებების თვით ამ საგნისაგან დამოუკიდებელ, საგნობრივი ცნობიერების გარეშე მოცემულ განცდას წარმოადგენს) ხდება, ხოლო შემდეგ — უშუალოდ ლოგიკური ან მხატვრული აბსტრაქციის მაღალ იარუსებზე — ცოდნის პლანში.

სწორედ ამ ფუნდამენტურმა თვისებებმა აქცია შეგრძნება ა. თ-ის ცენტრ. პრობლემად და გააფართოვა მისი შედეგების მოხმარების სფერო შემეცნების ფაქტით დაინტერესებულ მეცნ. სისტემაში, უპირველეს ყოვლისა თვით შემეცნების თეორიაში. კერძოდ, ა. თ-ის პრინციპის შემოღებამ შეცვალა ამ უკანასკნელის აგების ტრადიცია, უშუალოდ მეცნიერებას დაუკავშირა იგი. თავის მხრივ სულ უფრო და უფრო იზრდება იმ მეცნიერებათა რიცხვი, რ-ებთანაც ა. თ-ს შემეცნების თეორიასთან ერთად პირდაპირი კავშირი აქვს და რ-თა მონაცემებიც აშკარა უკუგავლენას ახდენენ მის შემდგომ განვითარებაზე. მათ შორის ყველაზე არსებითია თანამედროვე კიბერნ. უახლესი მიღწევები, განსაკუთრებით თანამედროვე ფსიქოლ. და ნეიროფიზიოლ. მიღწევები, რ-ებმაც ა. თ-ში კვლევის ახ. გზები დასახეს.

*ლიტ.*: დიალექტიკური მატერიალიზმი, თბ., 1970; დიალექტიკური მატერიალიზმის საკითხები, თბ., 1955; Ленинская теория отражения и современность, С., 1969; Медведев Н. В., Теория отражения и ее естественно-научное обоснование, М., 1963; Павлов Т., Теория отражения, 2 изд., М., 1949.

*ა. შეროზია.*

**„ასაჰი"** („ამომავალი მზე"), იაპ. ყოველდღიური ბურჟ. გაზეთი. 1879-იდან გამოდის ოსაკაში, 1888-იდან ტოკიოში (ძირითადი გამოცემა), 1935-იდან აგრეთვე ნაგოიასა და კიტაკიუსიუში, 1959-იდან საპოროშიც. გამომცემელია — კონცერნი ასაჰი სიმბუნსია. დილისა და საღამოს გამოშვებათა საერთო ტირაჟი 9,5 მლნ-ს აღემატება (1973).

**ასაჰიგავა,** ქალაქი იაპონიაში, კ. ჰოკაიდოზე. 293 ათ. მცხ. (1968). სარკინიგზო კვანძი. კ. ჰოკაიდოს ცენტრ. ნაწილის სავაჭრო-სატრანსპ. პუნქტი. სას.-სამ. პროდუქციის (განსაკუთრებით მარცვლეული) წარმოების მსხვილი ცენტრი. სას.-სამ. მანქანების ქ-ნა, ხე-ტყის, ქაღალდ-ცელულოზის, კვების, ქიმ. (სასუქები) მრეწვ. საწარმოები. ა-ის მახლობლადაა დაისეცუძიანის (იაპ. — „დიდი თოვლიანი მთა") ეროვნ. პარკი.

**ასბესტი,** ქალაქი (1933-იდან) რსფსრ სვერდლოვსკის ოლქში, მდ. დიდი რეფტის (ობის აუზი) ნაპირზე. რკინიგზის სადგ. ბაჟენოვოდან (სვერდლოვსკ — ტიუმენის ხაზი) გამავალი სარკინიგზო ტოტის (36 *კმ*) ბოლო სადგური. 79 ათ. მცხ. (1974; 1939 წ. — 29 ათ., 1959 წ. — 60 ათ.). ა-ის მიდამოებში წარმოებს აზბესტის მოპოვება (ბაჟენოვოს საბადო აღმოჩენილია 1885). სამთო-გამამდიდრებელი კომბინატი, აზბესტტექ. ნაწარმის და მექან. ქ-ნები. აზბესტის სამეცნ.-კვლ. ინ-ტი, სამედ. სასწავლებელი, სამთო ტექნიკუმი, გეოლ. მუზეუმი.

**ასბიორნსენი** (Asbjörnsen) პეტერ კრისტენ (15. I. 1812, ქრისტიანია, ახლანდ. ოსლო, — 6. I. 1885, იქვე), ნორვ. მწერალი, ფოლკლორისტი. ი. მუსთან ერთად გამოაქვეყნა „ნორვეგიული ხალხური ზღაპრები" (1841); 1845—48 გამოსცა თავისივე შეკრებილი და დამუშავებული კრებ. „ნორვეგიული ჯადოსნური ზღაპრები და ხალხური თქმულებები". ა-ის შემოქმედებამ გავლენა მოახდინა ბევრ ნორვ. მწერალზე.

**ასეევი** ნიკოლოზ ნიკოლოზის ძე [27. VI (9. VII). 1889, ლგოვი, — 16. VII. 1963, მოსკოვი], რუსი საბჭ. პოეტი. პირველი ლექსი გამოაქვეყნა 1913. ლექსების პირველ კრებ. „ღამის ფლეიტას" (1914) ეტყობა სიმბოლიზმის გავლენა. ერთხანს ფუტურისტულ ჯგუფებს დაუკავშირდა. მაიაკოვსკისთან სიახლოვემ (1913-იდან) დიდი გავლენა იქონია მის შემოქმედებითს ევოლუციაზე. ა-ის პოეზიაში მომძლავრდა სოც., შემდგომ კი რევ. მოტივები (კრებ. „ოქსანა", 1916; „ბომბი", 1921 და სხვ.). იგი პირველ საბჭ. პოეტთა რიგებში ჩადგა (ლექსების კრებულები: „ფოლადის ბულბული", 1922; „ქართა საბჭო", 1923); მისი „ბუდიონის მარში" (პოემიდან „ბუდიონი", 1922) ერთ-ერთ პირველ საბჭ. მასობრივ სიმღერად იქცა. ნეპის პერიოდში თავი იჩინა პოეტის ერთგვარმა იდეურმა დაბნეულობამ („ლირიკული გადახვევა", 1924). ა-ის შემდგომი ნაწარმოებები: „ოცდაექვსნი" (1925), „სემიონ პროსკაკოვი" (1928) და სხვ. მიეძღვნა სამოქალაქო ომის გმირებს. 1940 გამოქვეყნდა მისი საუკეთესო თხზულება — პოემა „მაიაკოვსკი იწყება" (სსრკ სახელმწ. პრემია, 1941). სამამულო ომის თემაზე წერდა პატრ. ლექსებს, პოემებს („პირველი ოცეული", 1941; „გამარჯვების ალი", 1946); ომის შემდგომ პერიოდში გამოაქვეყნა ლექსთა კრებულები „ფიქრები" (1955) და „თანხმობა" (1961, ქართ. თარგმ. 1966). ა. ავტორია შრომებისა ლიტ. თეორიის საკითხებზე. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით და შრომის წითელი დროშის ორდენით.

*თხზ.*: Собр. соч., т. 1—5, М., 1963—64; [წიგნში] რუსული პოეზიის ანთოლოგია, თბ., 1948.

**ასევედო** (Acevedo) ისიდორო (2. I. 1867, ლუანკო, ასტურია, — 9. XI. 1952, მოსკოვი), ესპ. მწერალი, ესპ. კომპარტიის ერთ-ერთი დამაარსებელი. მონაწილეობდა რევ. ბრძოლებში. რამდენჯერმე

დააპატიმრეს. 1937-იდან სსრ კავშირში ცხოვრობდა. ავტორია წიგნისა „რუსეთში მოგზაურობის შთაბეჭდილებანი“ (1923), რომანებისა „გონება და გული“ (1925) და „თხუნელები“ (1930), რ-იც ასტურიის მუშათა ცხოვრებას ასახავს და ესპ. პროლეტ. ლიტ-რის ერთ-ერთი პირველი ნაწარმოებია.

**Ა ᲡᲔᲙᲝ** (იტალ. a secco — მშრალზე), კედლის მხატვრობის ერთგვარი ტექნიკა. ფრესკისგან განსხვავებით ა ს-ს ხერხით ფერწერა შემშრალ ბათქაშზე ხდება მცენარეულ წებოში ან კვერცხში (იშვიათად კირში) გაზავებული საღებავებით.

**ᲐᲡᲔᲚᲐᲠᲔᲚᲘ ᲐᲓᲐᲛᲘᲐᲜᲘ,** უძველესი ადამიანის პირობითი სახელწოდება. მამაკაცის თითქმის მთლიანი ჩონჩხი ნაპოვნია 1927 საჰარაში ფორტ ასელარის მახლობლად (მალის რესპ.). ა. ა. ანთროპოლოგიურად სამხრ. აფრ. თანამედროვე ნეგროიდების მსგავსია. მისი არსებობის საორიენტაციო პერიოდად მეზოლითის ბოლოს მიიჩნევენ.

**ᲐᲡᲔᲜᲘᲡ ᲓᲘᲜᲐᲡᲢᲘᲐ** (Asen, Assen), შუა საუკ. ბულგარეთის სამეფო დინასტია 1187—1280. საფუძველი ჩაუყარეს ძმებმა ბოლიარებმა—ასენ I-მა და პეტრემ, რ-თაც გააერთიანეს ბულგარელები და ვლახები, სათავეში ჩაუდგნენ ანტიბიზანტ. ამბოხებას (1186—87), მიაღწიეს ბიზანტიისაგან დამოუკიდებლობას და შექმნეს ბულგართა მეორე სამეფო (იხ. *ბულგარეთი,* ისტ. ნარკვევი). ასენ I-ისა (1187—96) და მისი თანამმართველი ძმის პეტრეს (1187—97) შემდეგ გამეფდა მათი უმცროსი ძმა *კალოიანი* (1197—1207). შემდეგ მეფობდნენ ა. დ-ის წარმომადგენლები: ბორილი (1207—18), *ივან ასენ II* (1218—41). ა. დ-ის უკანასკნელი წარმომადგენლების კალიმან I-ის (1241—46), მიხაილ I ასენის (1246—57), კალიმან II-ის (1257—58), კონსტანტინე ასენ ტიხის (1258—77), მიხაილ II ასენის (1277—79) მეფობაში გაძლიერდა ფეოდ. დაქუცმაცება, რაც დააჩქარა მონღოლთა შემოსევამ და *ივაილოს აჯანყებამ* 1277—80. ა. დ-ის უკანასკნელი წარმომადგენლის ივან ასენ III-ის (1279—80) ბიზანტიაში გაქცევის შემდეგ შეწყდა ა. დ-ის არსებობა.

**ᲐᲡᲔᲜᲝᲕᲒᲠᲐᲓᲘ** (1934-მდე — ს ტ ა ნ ი მ ა კ ა), ქალაქი სამხრ. ბულგარეთში, პლოვდივის ოკრუგში, ჩეპელარსკის ხეობის როდოპის მთებიდან გამოსასვლელთან. 38,5 ათ. მცხ. (1970). თამბაქოს და ღვინის წარმოების ცენტრი. ხე-ტყის გადამუშავება. ქალაქის მახლობლად აგებულია ტყვია-თუთიის ქ-ნა, ჰესი.

ა. დაარსდა შუა საუკუნეებში. ა-ის სამხრ-ით ღვთისმშობლის ეკლესიაა (XII—XIII სს.), ქალაქიდან 12 *კმ* დაშორებით — ბაჩკოვოს მონასტრის (XI ს.) კომპლექსი (იხ. *პეტრიწონის მონასტერი*).


ასენოვგრადი. ღვთისმშობლის ეკლესია ასენოვგრადის მახლობლად. XII ს.

**ᲐᲡᲔᲞᲢᲘᲙᲐ** (ბერძ. a — უარყ. ნაწ., sēptikos — ჩირქოვანი, ჩირქმბადი), ჭრილობაში მიკრობების მოხვედრის თავიდან ასაცილებელ საშუალებათა ერთობლიობა, გულისხმობს უშუალოდ ოპერაციისათვის საჭირო იარაღებისა და საგნების სტერილიზაციას. 1867 ინგლ. ქირურგმა ჯ. ლისტერმა ინფექციასთან საბრძოლველად გამოიყენა კარბოლმჟავა (იხ. *ანტისეპტიკა*). მოგვიანებით დადასტურდა, რომ იგი არცთუ ისე უვნებელი იყო, წამლავდა ავადმყოფს და ქირურგებს, ხელს უშლიდა ჭრილობის შეხორცებას, იწვევდა ქსოვილის ნეკროზს. საჭირო გახდა უფრო უვნებელ საშუალებათა ძიება. მას შემდეგ, რაც დამტკიცდა, რომ მიკროორგანიზმზე მაღალი ტემპ-რა (დუღილი, ცხელი ჰაერი და სხვ.) მომაკვდინებელ გავლენას ახდენს, დაიწყო ა-ის ახ. მეთოდების შემუშავება. ა-ის ფუძემდებლებია გერმ. ქირურგები ე. ბერგმანი და კ. შიმელბუში (XIX ს. 80-იანი წწ.). რუსეთში ა. გავრცელდა XIX ს. 90-იან წწ-ში (ვ. რატიმოვი, მ. სუბოტინი, პ. დიაკონოვი). ამჟამად სტერილიზაციისათვის უმთავრესად ფიზ. მეთოდებს მიმართავენ — მაღალი ტემპ-რა (დუღილი, მოწვა), მაღალი ტემპ-რა და მაღალი წნევა ერთდროულად (ავტოკლავირება), ულტრაიისფერი სხივები. თეთრეულისა და შესახვევი მასალის სტერილიზაცია ხდება ავტოკლავში. საოპერაციო ოთახში არ უნდა იყოს ზედმეტი საგნები, გარეშე პირები, ხოლო იქ მყოფთ უნდა ეკეთოთ დოლბანდის ნიღაბი, ეცვათ სტერილური ხალათი, ფეხსაცმელი, რეზინის ხელთათმანები. ჰაერის გაუსნებოვნებისათვის იყენებენ ბაქტერიციდულ ნათურას. ოპერატორისა და დამხმარე პირთა ხელების დამუშავებისათვის შემოღებულია სპეც. მეთოდები. ლითონის იარაღის სტერილიზაცია ხდება 96°-იან სპირტში, პლასტმასის ნაკეთობებისა (ხელოვნური საყლაპავი, სისხლძარღვი და სხვ.) — ქიმ. ნივთიერებაში, ოპტიკურსისტემიანი იარაღებისა (რექტოსკოპი, ცისტოსკოპი და სხვ.) — სულემაში და სხვ. ორგანოთა გადანერგვისას აუცილებელია ჰაერის სტერილიზაციაც. თანამედროვე ქირურგია მკაცრად იცავს ა-ის წესებს, თუმცა არ გამორიცხავს ანტისეპტიკური საშუალებების გამოყენებასაც.

*ლიტ.*: Брейдо И. С., История антисептики и асептики в России, [Л.], 1956. *გ. იოსელიანი.*

**ᲐᲡᲔᲠᲢᲝᲠᲣᲚᲘ ᲛᲡᲯᲔᲚᲝᲑᲐ** (ფრანგ. assertorique <ლათ. assero — ვაცხადებ, ვაღიარებ), ფაქტობრივი ვითარების გამომთქმელი მსჯელობა (დებულება), მსჯელობის მოდალობის ერთ-ერთი სახე. ა. მ-აა, მაგ., „2+2=4“, „ილია ჭავჭავაძე დაიბადა 1837 წ.“. სიტყვა ასერტორულს ხშირად ფაქტობრივის სინონიმად ხმარობენ.

**ᲐᲡᲔᲡᲝᲠᲘ** [ლათ. assessor (adsessor) — მსაჯული, თანაშემწე], ძვ. რომში, შუა საუკ. ევროპაში და ზოგიერთ ბურჟ. სახელმწიფოში (მაგ., გერმანიაში) სასამართლო თანამდებობის პირი, მსაჯული; რუსეთში პეტრე I-მა სენატში, სინოდში, სასამართლოში და სხვ. კოლეგიებში შემოიღო ა-ის თანამდებობა. XIX ს. II ნახ-ში იგი თანდათანობით გაუქმდა. 1917-მდე შემორჩა მხოლოდ კ ო ლ ე გ ი ი ს ა. — მერვე კლასის სამოქალაქო ჩინი *რანგთა ტაბელში.* პოლონეთში „ა.“ ეწოდებოდა სხვადასხვა ადმ. და სასამართლო თანამდებობის პირს.

**ᲐᲡᲔᲣᲚᲘ,** ძირითადი ტაქტიკური და ადმ. ქვეგანაყოფი მოტომსროლელთა (ქვეითი) ჯარებში, აგრეთვე სატანკო, საჰაეროსადესანტო, საინჟინრო, საავტომობილო და სხვ. სპეც. ჯარებში. ა. ჩვეულებრივ შედგება რამდენიმე ოცეულისაგან და შედის ბატალიონის შემადგენლობაში.

**ᲐᲡᲔᲥᲢᲐᲢᲝᲠᲔᲑᲘ** (ლათ. assectator — მუდმივი თანამგზავრი) ბ ი ო ლ ო გ ი ა შ ი, *მცენარეთა თანასაზოგადოების* მუდმივი, მაგრამ არადომინანტური სახეობები. შდრ. *ედიფიკატორები.*

**ᲐᲡᲕᲐ,** ძვ. წ. VII — ახ. წ. IX სს-ის გამაგრებული ნამოსახლარი ხუტორ ასვასთან კუნძულ სარემაზე (ესტ. სსრ). გათხრები წარმოებდა 1934, 1938—39, 1948—49, 1965—66. დასახლება თავდაპირველად შემოღობილი ყოფილა. მოგვიანებით ყორე შემოუვლიათ. აღმოჩენილია საცხოვრ. ნაგებობათა ნაშთები (ძირითადად ძელური ტიპისა), ძვლისაგან დამზადებული შრომის იარაღი, ბრინჯაოსა და რკინის ნაწარმი და ჩამოსასხმელი ყალიბები. ადრეული კერამიკა უმთავრესად შტრიხებითაა შემკული. გვხვდება *ლუჟიცის კულტურის* ჭურჭლის მსგავსი ნიმუშები. ა-ის მოსახლ. მისდევდა მიწათმოქმედებას, მესაქონლეობას, მეთევზეობას და სელაპებზე ნადირობას.

*ლიტ.*: Вассар А. К., Укрепленное поселение Асва на острове Сааремаа, კრ.: Древние поселения и городища, сб. 1, Тал., 1955.

**ᲐᲡᲗᲐᲕᲘᲡ ᲙᲠᲔᲑᲐ** (Стоглавый собор), უმაღლესი საეკლესიო იერარქიის წარმომადგენელთა კრება რუსეთში მეფე ივანე IV-ისა და ბოიართა სათათბიროს მონაწილეობით (კრების გადაწყვეტილებებმა 100 თავი — „ასთავი“ — შეადგინა და სახელწოდებაც აქედან მიიღო). მოიწვიეს 1551, საქალაქო აჯანყებების შემდეგ, კლასობრივი ბრძოლის გამძაფრების პირობებში. მთავრობის მიერ კრებისათვის წარდგენილი რეფორმათა პროექტი ითვალისწინებდა ეკლესიის რეორგანიზაციასა და სას. ფეოდალური მიწათმფლობელობის შეზღუდვას. კრების იოსიფლიანურმა (იხ. *იოსიფლიანები*) უმრავლესობამ უარყო წინადადება სამონასტრო მიწათმფლობელობის აკრძალვის შესახებ, თუმცა იძულებული გახდა ზოგიერთ დათმობაზე წასულიყო (მონასტრებს აეკრძალათ ახ. დასახლებათა შექმნა ქალაქებში და სხვ.). ა. კ-ის გადაწყვეტილებებით გატარდა ღონისძიებები ოფიც. ეკლესიის საქმიანობის მოსაწესრიგებლად — დადგინდა ზოგი საეკლ. რიტუალის აღსრულების ნორმები და ა. შ. კრებამ დაგმო სას. წოდების წარმომადგენელთა მიერ საეკლ. ცხოვრების წესების დარღვევები. XVI ს. II ნახ-სა და XVII ს-ში „ასთავი“ ნომოკანონთან ერთად ითვლებოდა რუს. ეკლესიის სამართლებრივ ნორმათა ძირითად კოდექსად, რ-იც განსაზღვრავდა სას. წოდების შინაგან ცხოვრებას და მის ურთიერთობას საზოგადოებასა და სახელმწიფოსთან (შემორჩენილია „ასთავის“ რამდენიმე ხელნაწერი რედაქცია).

**ᲐᲡᲗᲔᲜᲘᲐ** (ბერძ. a — უარყ. ნაწ., sthenos — ძალა), ავადმყოფური მდგომარეობა. ახასიათებს საერთო სისუსტე, მოდუნება, მოქანცულობა, თავშეუკავებლობა, მოუთმენლობა, უძილობა, გუნება-განწყობის, მეხსიერებისა და ფსიქოლ. აქტივობის დაქვეითება. ავადმყოფი გულს ვერ უდებს საქმეს, ერთმევა უნარი ფიზ. და გონებრივი დაძაბული შრომისა, ვერ იტანს ძლიერ ხმაურს, კაშკაშა სინათლეს, მძაფრ სუნს და ა. შ. ა. ვითარდება ინტოქსიკაციის, ინფექციური და მძიმე დაავადებების გადატანის შედეგად, აგრეთვე ემოციური, ფიზ. და გონებრივი გადაღლის, ხანგრძლივი შიმშილისა და სხვ. დროს.

მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: ა-ის გამომწვევი მიზეზის თავიდან აცილება; ავადმყოფს ენიშნება საერთო გამაჯანსაღებელი მკურნალობაც — გლუკოზა, ვიტამინები, რეგულარული სრულფასოვანი კვება, ფიზ. ვარჯიში, მოციონი, აგრეთვე საძილე და დამამშვიდებელი საშუალებანი. *ბ. ნანეიშვილი.*

**ᲐᲡᲗᲔᲜᲝᲡᲤᲔᲠᲝ,** ტ ა ლ ღ ა თ ს ა ტ ა რ ი (ბერძ. asthenēs — სუსტი და სფერო), დედამიწის ზედა მანტიაში (იხ. *მანტია დედამიწისა*) 100—150 *კმ* სიღრმეზე მდებარე შრე; მკვეთრად გამოირჩევა სიმაგრის, სიმტკიცის, სიბლანტის დაქვეითებით და დრეკადი ტალღების გავრცელების სიჩქარით. ფიქრობენ, რომ ეს შრე დიდ როლს თამაშობს ტექტონ. და მაგმურ პროცესებში, რადგანაც მასში ჩაისახება მაგმური კერები და ხდება ქერქქვეშა ნივთიერების გადაადგილება. ტერმინი შემოიღო ამერ. გეოლოგმა ჯ. ბარელმა 1914.

**ᲐᲡᲗᲘᲠᲘ,** ა ს თ ა რ ი, *სტატერი* წონის ერთეული. არაბულ წონითს სისტემაში ბაღდადური რატლის (ლიტრის) 1/20, დაახლოებით 18—20 *გ.* საქართველოში იყენებდნენ ფარმაკოლოგიაში. იხსენიება XI—XV სს. სამკურნ. წიგნებსა და კარაბადინებში.

*ლიტ.*: ჯ ა ფ ა რ ი ძ ე გ., ნარკვევი ქართული მეტროლოგიის ისტორიიდან (IX — XIX სს.), თბ., 1973.

**ასთმა ბრონქული** (ბერძნ. asthma — ხუთვა), ალერგიული დაავადება, რ-საც ახასიათებს პერიოდული ხუთვითი შეტევა. იწვევს წვრილი ბრონქების სპაზმი, მათი ლორწოვანი გარსის შეშუპება და სანათურის დახშვა *სეკრეტით*. ბრონქული ასთმის ძირითადი მიზეზია ორგანიზმის მომეტებული მგრძნობელობა სხვადასხვა, ჩვეულებრივ უვნებელი ნივთიერების — ალერგენის (საყოფაცხოვრებო, საწარმოო და მცენარეული მტვერი, შინაური ცხოველების ბეწვის ნაწილაკები, აგრეთვე ადამიანის ზემო სასუნთქ გზებში და ბრონქებში დაბუდებული მიკროორგანიზმების ცხოველმოქმედების პროდუქტები და სხვ.) მიმართ. ა. ბ-ს ხშირად წინ უსწრებს სასუნთქი ორგანოების ანთებითი დაავადება. გარკვეული მნიშვნელობა აქვს ორგანიზმის მემკვიდრულ წინასწარგანწყობას. შეტევის დროს ავადმყოფს აწუხებს ჰაერის უკმარობა, სუნთქვა მსტვინავია, ამოსუნთქვა გაძნელებული. ავადმყოფს სახე ულურჯდება, შეშინებული გამომეტყველება აქვს, შეტევა გრძელდება ნახევარი — ერთი საათი, შემდეგ ავადმყოფი წამოახველებს და გამოყოფს მცირე რაოდენობით წებოვან ნახველს. ზოგჯერ შეტევა რამდენიმე დღე გრძელდება (ა ს თ მ უ რ ი  ს ტ ა ტ უ ს ი). შეტევა შეიძლება გამოიწვიოს ამინდის მკვეთრმა ცვალებადობამ, გაცივებამ, ფიზ. დაძაბვამ, უარყოფითმა ემოციებმა და სხვ. ა. ბ. ჩვეულებრივ ქრონიკულად მიმდინარეობს. გართულებათაგან აღსანიშნავია ფილტვის ემფიზემა, პნევმოსკლეროზი, ე. წ. ფილტვისმიერი გული. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: შეტევის დროს იხმარება ასთმატოლი, ადრენალინი, ეფედრინი, თეოფედრინი, ეუფილინი, ატროპინი, ზოგჯერ კორტიკოსტეროიდული ჰორმონული პრეპარატები და სხვ. დიდი მნიშვნელობა აქვს ალერგიასთან ბრძოლას. ალერგენის დასადგენად მიმართავენ ალერგიულ დიაგნოსტიკურ სინჯებს. ალერგენის დადგენის შემთხვევაში საჭიროა მისი მოცილება ავადმყოფის გარემოდან ან ორგანიზმიდან (პროფესიისა და საცხოვრ. ბინის ან ადგილის გამოცვლა, ცხვირიდან პოლიპების ამოკვეთა, გამრუდებული ცხვირის ძგიდის გასწორება და სხვ.). თუ ეს არ ხერხდება, საჭიროა ალერგენისადმი ორგანიზმის მგრძნობელობის დაწევა (დესენსიბილიზაცია), რასაც აღწევენ ალერგენის ექსტრაქტის ინიექციებით. სასუნთქი ორგანოების ინფექციის დასათრგუნავად ინიშნება ანტიბიოტიკები. გაურთულებელ შემთხვევაში კარგ შედეგს იძლევა სუნთქვითი ვარჯიში, ტურიზმი, კურორტოთერაპია (საშ. სიმაღლის მთის მშრალი ჰავა — სურამი, შოვი) და სხვ.



ა



ბ

ასი. ა—შუბლი; ბ—ზურგი.

**ასთმა გულისა** (ბერძნ. asthma — ხუთვა), მკვეთრად გამოხატული ქოშინის შეტევა (ხუთვა), რაც დაკავშირებულია მარცხ. პარკუჭის მწვავე უკმარისობასთან. ა. გ. შეიძლება განვითარდეს ჰიპერტონიული დაავადების, მიოკარდიუმის ინფარქტის, გულის მანკის, ქრონ. ნეფრიტის და სხვ. დროს. შეტევას ხელს უწყობს ფიზ. და ნერვულ-ფსიქ. დაძაბვა, ინფექცია და სხვ. შეტევა რამდენიმე წუთიდან რამდენიმე საათამდე გრძელდება, უფრო ხშირია ღამით, ძილის დროს. შეიძლება განვითარდეს ფილტვების მწვავე შეშუპება. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: გულის, სისხლძარღვთა გამაფართოებელი, შარდმდენი, არტერიული სისხლის წნევის დამწევი საშუალებანი (საჭიროების შემთხვევაში), ჟანგბადი და სხვ. ხშირად მიმართავენ ვენიდან სისხლის გამოშვებას (200—400 მლ). პ რ ო ფ ი ლ ა ქ ტ ი კ ა: ა. გ-ს გამომწვევი ძირითადი დაავადების მკურნალობა.

**ასთმატოლი,** ანტისპაზმური საშუალება, მომწვანო ფერისა და თავისებური სუნის ფხვნილი. შედგება 1 წილ ლენცოფას, 2 წილ შმაგას, 6 წილ ლემას ფოთლებისა და 1 წილ ნატრიუმის ნიტრატისაგან. იყენებენ ბრონქული ასთმის დროს. შეისუნთქავენ დამწვარი ა-ის ბოლს. მზადდება სიგარეტების სახითაც.

**ასი** (ლათ. as), სპილენძისაგან ჩამოსხმული რომაული მონეტა (წონა 272,88 გ). მონეტის შუბლზე გამოსახულია იანუსი, ზურგზე — გემის ცხვირი. შეიცავს 12 უნციას და იყოფა შემდეგ ერთეულებად: სემისი (6 უნციის ღირებულებისა, შუბლზე — იუპიტერი), ტრიენსი (4 უნცია, შუბლზე — მინერვა), კვადრანსი (3 უნცია, შუბლზე — ჰერმესი), სექსტანსი (2 უნცია, შუბლზე — ჰერმესი) და უნცია (შუბლზე — რომა). ზურგზე ყველა ერთეულს ერთნაირი გამოსახულება აქვს. ა-ის მოჭრა ძვ. წ. 338 დაიწყო. მიმოქცევაში იყო რამდენიმე საუკუნე.

**ასი** (ფრანგ. as — კიკო ბანქოში; გადატანით—პირველი, უკეთესთაგანი თავის დარგში), საჰაერო ბრძოლის ოსტატი. სახელწოდება გაჩნდა I მსოფლიო ომის დროს. ასე უწოდებდნენ საჰაერო ბრძოლის ხელოვნებას სრულყოფილად დაუფლებულ მფრინავებს.

**ასია,** *დიაუხის* მეფე ძვ. წ. IX ს. შუა ხანებში. 845 ა-მ ძღვენი (ცხენები და სხვ.) მიართვა ასურეთის მეფეს სალმანასარ III-ს (859—824), რ-იც ურარტუს დარბევის შემდეგ შეიჭრა დიაუხის საზღვრებში — მდ. ევფრატის ზემო წელში (ახლანდ. ყარასუ, არზრუმის რ-ნი).

*ლიტ*.: საქართველოს ისტორიის ნარკვევები, ტ. 1, თბ., 1970. გ. *მელიქიშვილი*.

**„ასი ახალი ნოველა“** („Cent Nouvelles Nouvelles“), ნოველების კრებული, ფრანგული პრერენესანსის ძეგლი. გამოიცა დაახლ. 1462. ავტორად დიდი ხნის განმავლობაში ითვლებოდა მეფე ლუი XI ვალუა, რ-მაც თითქოს ავტორობა ანტუან დე ლა სალს დაუთმო. ძეგლი ემყარება ზეპირ ხალხ. ტრადიციასა და *ფაბლიოს*, გამსჭვალულია დემოკრ. სულისკვეთებით, ასახავს ეროვნ. ფრანგ. ხასიათსა და ყოფა-ცხოვრებას. მასში გამოყენებულია ცალკეული სიუჟეტები ბოკაჩოს „დეკამერონიდან“, ფ. საკეტის, ჯ. ფ. პ. ბრაჩოლინისა და სხვ. თხზულებებიდან. „ა. ა. ნ.“ ფრანგ. პროზაული ნოველის სათავეა. იგი აღორძინების ეპოქის ბევრი ფრანგი მწერლის (ფ. რაბლეს, ბ. დეპერიესა და სხვ.) შთაგონების წყარო გახდა.

**ასიგნაციები** (პოლ. asygnacja < ლათ. assignatio — დანიშვნა, დანიშნულება), ქაღალდის ფული რუსეთში. პირველად გამოუშვეს ეკატერინე II-ის დროს 1769, ოსმალეთთან ომით გამოწვეული ხარჯების დასაფარავად. თავდაპირველად უშვებდნენ 100, 75, 50 და 25, ხოლო მოგვიანებით 10 და 5 მან. კუპიურის ა-ს. მოთხოვნისთანავე მათ სპილენძისა და ვერცხლის მონეტაზე ახურდავებდნენ პეტერბ. და მოსკ. სპეც. საასიგნაციო ბანკები. სისტემატურად იზრდებოდა ა-ის ემისია მზარდი სამხ. ხარჯებისა და მემამულური მიწათმფლობელობის სისტემის შენარჩუნებისათვის საჭირო ხარჯების დასაფარავად, რაც მათ გაუფასურებას იწვევდა. პავლე I-ის და ალექსანდრე I-ის მიერ ა-ის ინფლაციის თავიდან ასაცილებლად გატარებულმა ღონისძიებებმა ვერ უზრუნველყვეს ა-ის კურსის ამაღლება. ნიკოლოზ I-ის დროს გატარდა ფულის სისტემის ძირეული გარდაქმნა, შემოიღეს ვერცხლის *მონომეტალიზმი*, ფულის ერთეულად მიიღეს ვერცხლის მანეთი, რ-იც ა-ის 3 მან. და 50 კაპ. გაუტოლეს. 1849 წ. 1 იანვ. ა. გაუქმდა.

**ასიგნება** [ლათ. assigno (adsigno — ვნიშნავ)], ფულადი თანხა ბიუჯეტით ან ხარჯთნუსხით (ხარჯთაღრიცხვით) დამტკიცებული ხარჯების გასაწევად. სსრკ-ში ა-ს გასცემენ ბიუჯეტიდან სახელმწ. დაწესებულებებსა და სამეურნეო ორგანიზაციებზე საწარმოო გეგმების შესრულების საჭიროებებისათვის (იხ. *ბიუჯეტი სახელმწიფო*).

ა-ის ოდენობა ამა თუ იმ დაწესებულებისათვის განისაზღვრება დამტკიცებული ხარჯთნუსხით. ა-ის განკარგულების უფლება აქვთ დაწესებულებათა ხელმძღვანელებს (კრედიტის განმკარგულებლებს). ა-ის შესაბამისად დაწესებულებას ეძლევა ფულადი სახსრები საფინანსო ორგანოების მიერ სსრკ სახელმწ. ბანკის დაწესებულებებში კრედიტების გახსნის გზით. ბიუჯეტურ ა-ს კაპიტ. მშენებლობისათვის საფინანსო ორგანოები გადაურიცხავენ სსრკ მშენბანკს. ა-ის გადანაწილება დასაშვებია (გარკვეულ ფარგლებში) მხოლოდ იმ შემთხვევაში, როცა ბიუჯეტის შესრულების პროცესში გამოვლინდება ა-ის ნაკლებობა ხარჯთნუსხის ერთ რომელიმე დანაყოფში და ა-ის შემცირების შესაძლებლობა ხარჯთნუსხის სხვა დანაყოფში.

**„ასი დღე“,** *ნაპოლეონ I-ის* ხელმეორე მმართველობის პერიოდი, ბურბონების პირველსა და მეორე რესტავრაციას შორის, გაგრძელდა დაახლ. 100 დღეს, 1815 წ. 20 მარტიდან — 22 ივნისამდე. კ. ელბაზე გადასახლებულმა ნაპოლეონმა ისარგებლა უკმაყოფილებით, რაც ფართო მასებში და ბურჟ. მნიშვნელოვან ნაწილში გამოიწვია ბურბონების პირველმა რესტავრაციამ (იხ. *რესტავრაცია საფრანგეთში*); გაიქცა კ. ელბიდან და 1815 წ. 1 მარტს ათასკაციანი რაზმით გადავიდა სამხრ. საფრ. სანაპიროზე, საიდანაც გაემართა პარიზისაკენ. ლუი XVIII-ის ჯარები ყოფილი იმპერატორის მხარეზე გადავიდნენ. 20 მარტს ნაპოლეონმა პარიზი დაიკავა და აღადგინა თავისი მბრძანებლობა. „იმპერიის კონსტიტუციის დამატებითი აქტით“ (1815 წ. 22 აპრ.) ნაპოლეონი შეეცადა შეექმნა კონსტ. მონარქია და დაეკმაყოფილებინა ლიბერ. ბურჟუაზია; მან გააუქმა ლუი XVIII-ის მიერ გამოცემული კანონების მნიშვნელოვანი ნაწილი, მაგრამ დამარცხდა მის წინააღმდეგ ევრ. სახელმწიფოების მიერ შედგენილი VII ანტიფრანგული კოალიციის ჯარებთან *ვატერლოოს* ბრძოლაში (ბელგია, 1815 წ. 18 ივნ.), რასაც მოჰყვა ნაპოლეონის ხელმეორე გადადგომა (1815 წ. 22 ივნ.) და ბურბონების მეორე რესტავრაცია.

**ასიენდა,** ე ს ტ ა ნ ს ი ა (ესპ. hacienda, estansia), მსხვილი მამული ლათ. ამერ. ქვეყნებში. ა. აღმოცენდა ესპ. დამპყრობლების მიერ ადგილ. მოსახლეობისათვის წართმეულ მიწებზე, XVI—XVII სს. მიჯნაზე. ა. იქცა ფეოდ. ტიპის სამემკვიდრეო მამულად. ლათ. ამერ. ბევრ ქვეყანაში ა. დღესაც წარმოადგენს მსხვილი მიწათმფლობელობის ყველაზე გავრცელებულ ფორმას.

**ასიენტო** (ესპ. asiento — სამშვიდობო ხელშეკრულება, შეთანხმება), ხელშეკრულებები, რ-ებითაც ესპანეთის მთავრობა (XVI—XVIII სს.) სავაჭრო კომპანიებს, ცალკეულ პირებს ან სახელმწიფოებს ესპ. ამერიკულ კოლონიებში ზანგი მონების შეყვანის მონოპოლიურ უფლებას ანიჭებდა. ა-ს უფლებას სხვადასხვა დროს ღებულობდნენ: პორტუგალიელები, ჰოლანდიელები, გენუელები, საფრანგეთი (1701), ინგლისი (1713, 30 წლით). ინგლ. ვაჭრები ა-ს კონტრაბანდისტული ვაჭრობისა და მეკობრეობისათვის იყენებდნენ. ეს გახდა ინგლ.-ესპ. ომის 1739—48 საბაბი. აახენის ზავით 1748 ესპანეთმა იკისრა გაეგრძელებინა ა. 4 წლით. მადრიდის ხელშეკრულებით (1750) ინგლისმა უარი თქვა ა-ზე, რისთვისაც სა-

კომპენსაციოდ ესპანეთიდან 100 ათ. გირვანქა სტერლინგი მიიღო.

**ასიზები** (გვიანდ. ლათ. assisae — სხდომები), თანამედროვე ინგლისში სეფემერხის სასამართლოს, საფრანგეთში კი უმაღლესი სასამართლო ინსტანციის გამსვლელი სესიები, რ-ებზეც ნაფიც მსაჯულთა მონაწილეობით განიხილება მძიმე დანაშაულთა საქმეები (იხ. *ნაფიც მსაჯულთა სასამართლო*). ა-ის სასამართლო პირველად შეიქმნა XII ს. ინგლისში საადგილმამულო დავის განსახილველად და დასაბამი მისცა „სახალხო" ელემენტის დანერგვას მართლმსაჯულებაში — იგი საკითხს წყვეტდა არა ორთაბრძოლით (იხ. *ორდალიები*), არამედ ადგილ. მოსახლეობისაგან ამორჩეული 12 წარმომადგენლის (მოწმის) დაკითხვის საშუალებით. დროთა განმავლობაში მოწმეები ნაფიც მსაჯულებად გადაიქცნენ, მიენიჭათ მხარეთა და მოწმეთა დაკითხვის და მსჯავრის გამოტანის უფლება. XIII ს. ინგლისში ნაფიცთა სასამართლომ სისხლის სამართ. საქმეებიდანაც განდევნა „ღვთის მსჯავრი". ა-ის სასამართლოები შემდეგ საფრანგეთში და სხვა ევრ. ქვეყნებშიც შემოიღეს.

შუა საუკ. ა. ეწოდებოდა აგრეთვე ჩვეულებითი სამართ. კრებულებს (მაგ., *იერუსალიმის ასიზები, ანტიოქიის ასიზები*); სწავლულ იურისტთა კომენტარებს; ინგლისში — სამეფო საბჭოს სხდომებს, მეფის დადგენილებებსა და განკარგულებებს (ჰენრი II-ის დიდი ასიზა, კლარენდონის ასიზა და სხვ.); საფრანგეთში — დიდ ფეოდალთა განკარგულებებს (ბრეტანის ასიზა, შამპანის ასიზა) და სხვ.

*ნ. კორძაია-სამადაშვილი.*

**ასიკაგა,** შუა საუკ. იაპონიის სამხედრო ფეოდ. მმართველთა — სიოგუნების მეორე დინასტია [1335 (1338) — 1573]. დააარსა ტაკაუძი ასიკაგამ. ა-ს დინასტიისა 15 სიოგუნი იყო. ა-ს ძალაუფლება მტკიცე არ ყოფილა ადგილ. ფეოდალების (დაიმიო) გაძლიერების გამო. XV ს. შუა ხანებიდან დაიწყო ფეოდ. შინა ომები, გაძლიერდა გლეხთა მოძრაობა, სახელმწიფო სამთავროებად დაიშალა, რამაც დაასუსტა ა-ს ძალაუფლება. ა-ს დინასტია 1573 დაამხო ნობუნაგა *ოდამ*.

**ასიმეტრია** (ბერძნ. asymmetria), *სიმეტრიის* დარღვევა.

**ასიმეტრია** ბ ი ო ლ ო გ ი ა შ ი, გარკვეული წერტილის, ღერძის ან სიბრტყის მიმართ სხეულის მსგავსი ნაწილების კანონზომიერი განლაგების დარღვევა. ჩვეულებრივ ა-ს იწვევს პირობების, კერძოდ, სიმძიმის ძალის მიმართულების შეცვლა, ეს კი არღვევს თავდაპირველ, ევოლ. პროცესში შექმნილ, სიმეტრიას. ა-ის მაგალითია კამბალის ორივე თვალის განლაგება თავის ერთ მხარეს, რაც აქტ. ცურვიდან ფსკერზე ცხოვრების პირობებზე გადასვლასთანაა დაკავშირებული. ა. მეტნაკლებად თითქმის ყველა ორგანიზმში გვხვდება, ზოგჯერ კი ამა თუ იმ სახეობის, გვარისა თუ ოჯახის დამახასიათებელი თავისებურებაა. ადამიანებში შეინიშნება როგორც სხეულის საერთო ა., ისე შინაგანი ორგანოების ა. მაგ., თავისა და სახის ა. გამოწვეულია იმით, რომ ტვინის ქალას მარცხენა ნახევარი მარჯვენაზე დიდია და სახის მარცხენა ნახევარი მარჯვენაზე გრძელია. ახალშობილის კიდურები სიმეტრიულია, ხოლო მათი ა. მოგვიანებით ჩნდება — ადამიანთა უმრავლესობას მარჯვენა ხელი მარცხენასთან შედარებით უფრო ძლიერი, მსხვილი და გრძელი აქვს. შინაგანი ორგანოებიდან აორტა სხეულის შუა ხაზიდან მარცხნივ მდებარეობს, მსხვილი ვენები კი — მარჯვნივ. პ ა თ ო ლ ო გ ი უ რ ი ა., სხეულის მარჯვენა ან მარცხენა ნაწილის შესამჩნევი გადიდება ან შემცირება, შეიძლება გამოიწვიოს განვითარების მანკმა, ნაწილობრივმა *გიგანტიზმმა*, სხეულის ამა თუ იმ ნაწილში ინერვაციისა და სისხლის მიმოქცევის დარღვევამ და სხვ. იხ. აგრეთვე *სიმეტრია*.

**ასიმეტრიული ატომი** ნ ა ხ შ ი რ ბ ა დ ი ს ა, ნახშირბადის ატომი ორგანულ ნაერთებში, რ-ის ოთხივე ჩამნაცვლებელი სხვადასხვა ატომი ან ატომთა ჯგუფია. მოლეკულაში ა. ა. უმეტეს შემთხვევაში იწვევს მის ოპტ. აქტივობას (იხ. *იზომერია*).

**ასიმეტრიული მოლეკულა,** მოლეკულა, რ-საც სიმეტრიის ნიშნები არ გააჩნია. მოლეკულის ასიმეტრია ხშირად გამოწვეულია ნახშირბადის *ასიმეტრიული ატომის* არსებობით. შეიძლება მოლეკულა არ შეიცავდეს ასეთ ატომს, მაგრამ თვით იყოს ასიმეტრიული. მაგ., *სპირანებში, დიფენილის* ზოგიერთ წარმოებულში და სხვ. ა. მ-ები არსებობენ ოპტ. ანტიპოდების სახით.



ასიმეტრიული ატომი. რძემჟავა. ა. ა. აღნიშნულია ვარსკვლავით.

**ასიმილაცია,** ა ნ ა ბ ო ლ ი ზ მ ი (ბიოლ.) (ლათ. assimilatio — დამსგავსება, შერწყმა, ათვისება), ყველა ცოცხალისათვის დამახასიათებელი პროცესი — გარემოდან მიღებული მარტივი ელემენტებისაგან ორგანიზმის შემადგენელ რთულ ნივთიერებათა შექმნა. ა-ის პროცესი უზრუნველყოფს ორგანიზმის ზრდას, განვითარებას, განახლებასა და მარაგის დაგროვებას, რ-იც შემდგომში ენერგიის წყაროდ გამოიყენება. ა. და მისი საპირისპირო *დისიმილაცია* (დაშლა) ორგანიზმსა და გარემოს შორის *ნივთიერებათა ცვლის* ერთიანი პროცესია, ე. ი. მატერიის მოძრაობის იმ ფორმის საფუძველი, რ-საც სიცოცხლე ეწოდება. თერმოდინამიკის თვალსაზრისით ორგანიზმი ღია სისტემაა, ე. ი. არსებობა შეუძლია მხოლოდ გარემოდან ენერგიის განუწყვეტლად მიღებისას. ცოცხალი ბუნებისათვის პირველადი ენერგია მზის სხივებია. გამოყენებული ენერგიის წყაროს მიხედვით დედამიწის ბინადარნი *ავტოტროფულ ორგანიზმებად* და *ჰეტეროტროფულ ორგანიზმებად* იყოფიან. მხოლოდ ავტოტროფებს (უმთავრესად მწვანე მცენარეებს) შეუძლიათ გამოიყენონ მზის სხივური ენერგია *ფოტოსინთეზის* პროცესში და წარმოქმნან ორგ. ნაერთები, რ-თა ნაწილი უშუალოდ უჯრედის შედგენილობაში შედის, ნაწილი კი სამარაგო ქსოვილებსა და ორგანოებში გროვდება. დანარჩენი ცოცხალი ორგანიზმები (ზოგი მიკროორგანიზმის გარდა, რ-ებიც იყენებენ ქიმ. რეაქციების ენერგიას; იხ. *ქემოსინთეზი*) აწარმოებენ უკვე მზა ორგ. ნივთიერებების ასიმილაციას და მათ იყენებენ როგორც ენერგიის წყაროს ან პლასტიკურ მასალას თავისი სხეულის ასაგებად. მაგ., ჰეტეროტროფების მიერ საკვებში შემავალი ცილების ა-ის დროს ეს უკანასკნელი ჯერ ამინომჟავებად იშლება, ხოლო შემდეგ კვლავ სინთეზი ხდება, მაგრამ უკვე ისეთი ცილებისა, რ-ებიც ამ ორგანიზმისათვისაა დამახასიათებელი. დაშლისა (დისიმილაციის ანუ *კატაბოლიზმის*) და ორგ. ნივთიერებების წარმოქმნის (ე. ი. ასიმილაციის) შედეგად ცოცხალ ორგანიზმში მიმდინარეობს შემადგენელი ნაწილების განუწყვეტელი განახლება. მაგ., მოზრდილ ადამიანში ცილების სრული განახლება დაახლოებით 2,5 წელიწადში ხდება. ა. ყველაზე ინტენსიურად ზრდის პერიოდში მიმდინარეობს.

**ასიმილაცია** ე თ ნ ო გ რ ა ფ ი ა შ ი, ერთი ხალხის მეორესთან შერწყმა ერთ-ერთი მათგანის ენის, კულტ. და ეროვნ. თვითშეგნების დაკარგვის ხარჯზე. მთელ რიგ ქვეყნებში (ავსტრიის იმპერია, გვიან — ავსტრია-უნგრეთი და მეფის რუსეთი), ეროვნ. და რელიგ. ჩაგვრის პირობებში ხდებოდა ძალდატანებითი ა. ანალოგიური პროცესი ახლაც გრძელდება ზოგიერთ კაპიტალ. ქვეყანაში. ზოგ ქვეყანაში, სადაც ეროვნ. უმცირესობანი ცხოვრობენ, ადგილი აქვს ბუნებრივ ა-ს. სსრკ-სა და სხვა სოციალ. ქვეყნებში ყველა ხალხის სრული თანასწორობის პირობებში ზოგიერთი მცირე ხალხი საუკუნეობრივი ეკონ. და კულტ. კარჩაკეტილობის დაძლევის პროცესში ერწყმის უფრო მსხვილ ეთნ. ერთეულებს. იხ. აგრეთვე სტ. *ერი, ეროვნული საკითხი*.

**ასიმილაცია** ე ნ ა თ მ ე ც ნ ი ე რ ე ბ ა შ ი, ბგერათა დამსგავსება. ა-ის დროს ამა თუ იმ ბგერის *არტიკულაცია* მეტ-ნაკლებად შეცვლილია მეზობელი ბგერის არტიკულაციის გავლენით. განასხვავებენ ა-ის შემდეგ სახეებს: მანძილის მიხედვით — კ ო ნ ტ ა ქ ტ უ რ ს ა და დ ი ს ტ ა ნ ც ი უ რ ს; მიმართულების მიხედვით — პ რ ო გ რ ე ს უ ლ ს ა და რ ე გ რ ე ს უ ლ ს; შედეგის მიხედვით — ს რ უ ლ ს ა და ნ ა წ ი ლ ო ბ რ ი ვ ს. ა. კონტაქტურია, როცა ასიმილატორი და ასიმილირებული ბგერები უშუალო მეზობლობაშია (მსგავსი>მზგავსი); დისტანციურია, თუ მათ შორის ერთი ან რამდენიმე ბგერა წარმოითქმის (სიმშილი>შიმშილი); პროგრესულია, თუ ა. მიმართულია სიტყვის თავიდან ბოლოსაკენ (ტბა>ტპა); რეგრესულია, როცა ა. მიმართულია სიტყვის ბოლოდან უკან— თავისაკენ (ერთგული>ერდგული); ა. სრულია, თუ ასიმილირებული სავსებით ემთხვევა ასიმილატორს (გქონდა>ქქონდა, წაუღო>წუუღო); ნაწილობრივი ა-ის დროს ასიმილირებული ნაწილობრივ მიემსგავსება ასიმილატორს (სჭამს>შჭამს). ა-ის თავისებური სახეობაა *სინჰარმონიზმი, უმლაუტი*. ნაწილობრივი ა-ის ნიმუშებია პ ა ლ ა ტ ა ლ ი ზ ა ც ი ა, ვ ე ლ ა რ ი ზ ა ც ი ა, ლ ა ბ ი ა ლ ი ზ ა ც ი ა, ნ ა ზ ა ლ ი ზ ა ც ი ა. შდრ. *დისიმილაცია*.

**ასიმილაცია** პ ე ტ რ ო გ რ ა ფ ი ა შ ი, მაგმის მიერ სხვადასხვა ქანების ჩადნობის ან გახსნის პროცესი. ა. უმთავრესად ხდება მაგმისა და მისი შემცველი ქანების შეხების უბნებში. არსებობს მოსაზრება, რომ მაგმური ქანების მრავალფეროვნება ა-ით არის გამოწვეული.

**ასიმოვი** მუჰამედ საიფიტდინის ძე (დ. 1. IX. 1920), საბჭ. ფილოსოფოსი. ტაჯ. სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1965), ტაჯ. სსრ მეცნ. აკად. პრეზიდენტი (1965-იდან). სკკპ წევრი 1945-იდან. 1941 დაამთავრა ტაჯ. ალიშერ ნავოის სახ. უნ-ტი. 1946—52 იყო ლენინაბადის პედ. ინ-ტის დირექტორის მოადგილე; 1956—62 მუშაობდა დუშანბეს პოლიტექ. ინ-ტის რექტორად. 1962—65 ა. ტაჯ. სსრ სახ. განათლების მინისტრი, ტაჯ. კპ ცკ-ის მდივანი, რესპ. მინისტრთა საბჭოს თავ-რის მოადგილე იყო. არის ტაჯ. კპ ცკ-ის წევრი, სსრკ VII—IX მოწვევის უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია ლენინის ორდენითა და 3 სხვა ორდენით, აგრეთვე მედლებით.

**ასიმპტოტი** (ბერძნ. asymptōtos — არათანხვდენილი) უ ს ა ს რ უ ლ ო შ ტ ო ს მ ქ ო ნ ე წ ი რ ი ს ა, წრფე, რ-იც მხების ზღვრულ მდებარეობას წარმოადგენს, როდესაც შეხების წერტილები უსასრულობისაკენ მიისწრაფვის. მაგ., *ჰიპერბოლისათვის*, რ-იც დეკარტის კოორდინატთა სისტემაში გამოისახება $y = 1/x$ განტოლებით, ა-ები იქნება $ox$ და $oy$ კოორდინატთა ღერძები. ზოგჯერ უსასრულო შტოს მქონე წირს შეიძლება ა. არ ჰქონდეს (მაგ., პარაბოლას). არსებობს ა-ის მეორე განსაზღვრებაც: ა-ს უწოდებენ წრფეს, რ-იც ისე უახლოვდება უსასრულო შტოს, რომ მანძილი წირის მიმდინარე










ასიმპტოტი.







დაშლილი ასინქრონული ძრავა: ა—ძრავას სტატორი; ბ—ძრავას მოკლედ შერთული როტორი; გ—ძრავას ფაზური როტორი; 1. სადგარი; 2. დაშტამპული ფოლადის ფურცლისაგან შედგენილი გულა; 3. გრაგნილი; 4. ლილვი; 5. საკონტაქტო რგოლები.



ასინქრონული მოკლედ შერთული ძრავა. საერთო ხედი.

წერტილიდან წრფემდე ნულისაკენ მიისწრაფვის, როდესაც წირის განსახილველ შტოზე მიმდინარე წერტილი უსასრულოდ შორეული წერტილისაკენ მიისწრაფვის. ეს განსაზღვრება ეკუთვნის *აპოლონიოს პერგელს* და პირველ განსაზღვრებაზე უფრო ფართოა: პირველი განსაზღვრებით ა. ყოველთვის არის მეორე განსაზღვრებით ა., ხოლო მეორე განსაზღვრებით ა. შეიძლება არ იყოს პირველი განსაზღვრებით ა. მაგ., $x=\frac{\cos\Theta}{\Theta}$, $y=\frac{\sin\Theta}{\Theta}$ ($\Theta$ — პარამეტრია) ჰიპერბოლური სპირალისათვის (ნახ. 1) პირველი განსაზღვრებით ა. არის $y-1=0$ წრფე; $y=\frac{\sin x}{x}$ წირისათვის (ნახ. 2) პირველი განსაზღვრებით ა. არის $y=0$ წრფე; $y=\frac{\sin(x^2)}{x}$ (ნახ. 3) წირისათვის მეორე განსაზღვრებით ა. არის $y=0$ წრფე, ხოლო პირველი განსაზღვრებით ა. მას საერთოდ არ გააჩნია. მეორე განსაზღვრებას ზოგჯერ იყენებენ *მათემატიკური ანალიზის* საკითხებში.

**ასიმპტოტური გამოსახულება** ფ უ ნ ქ ც ი ი ს ა, შედარებით მარტივი ფუნქცია, რ-იც მიახლოებით (რაგინდ მცირე ფარდობითი ცდომილებით) გამოსახავს მოცემულ უფრო რთულ ფუნქციას არგუმენტის დიდი მნიშვნელობებისათვის (ან არგუმენტის იმ მნიშვნელობებისათვის, რ-ებიც ახლოს არიან მოცემულ მნიშვნელობასთან, მაგ., ნულთან). ა. გ-ს ზოგჯერ ა ს ი მ პ ტ ო ტ უ რ ფ ო რ მ უ ლ ა ს ან შ ე ფ ა ს ე ბ ა ს ა ც უწოდებენ. ა. გ-ის ზუსტი განსაზღვრებაა: $\varphi(x)$ ფუნქცია წარმოადგენს $f(x)$ ფუნქციის ა. გ-ს, როდესაც $x\to\infty$ (ან $x\to a$), თუ $f(x)/\varphi(x)\to1$, როდესაც $x\to\infty$ (ან $x\to a$), ან, რაც იგივეა, თუ $f(x)=\varphi(x)[1+\alpha(x)]$, სადაც $\alpha(x)\to0$, როდესაც $x\to\infty$ (ან $x\to a$). ამ შემთხვევაში წერენ: $f(x)\sim\varphi(x)$, როდესაც $x\to\infty$ (ან $x\to a$). როდესაც $x\to0$, ა. გ-ის უმარტივესი მაგალითებია: $\sin x\sim x$, $\mathrm{tg}\,x\sim x$, $\mathrm{ctg}\,x\sim 1/x$, $1-\cos x\sim x^2/2$ $\ln(1+x)\sim x$, $a^x-1\sim x\ln a(a>0,\ a\neq1)$. უფრო რთულ ა. გ-ს ვხვდებით *რიცხვთა თეორიაში, ფუნქციათა თეორიასა* და *მათემატიკურ ფიზიკაში;* მაგ., $\pi(x)\sim x/\ln x$, როდესაც $x\to\infty$, სადაც $\pi(x)$ — მარტივ რიცხვთა რაოდენობაა $x$-მდე; $\Gamma(x+1)\equiv\equiv\int_0^\infty t^xe^{-t}\,dt\sim\sqrt{2\pi x}(x/e)^x$, სადაც $\Gamma(u)$ *გამა-ფუნქციაა*. კიდევ უფრო რთული ა. გ. აქვს ბესელის ფუნქციებს.

ა. გ. განიხილება აგრეთვე $z=x+iy$ კომპლექსურ სიბრტყეში. მაგ., $|\sin(x+iy)|\sim e^{|y|}/2$, როდესაც $y\to\infty$ და $y\to-\infty$.

საზოგადოდ, ა. გ. წარმოადგენს რთული მიახლოებითი გამოსახულების, ე. წ. ა ს ი მ პ ტ ო ტ უ რ ი მ წ კ რ ი ვ ი ს, ა ნ გ ა შ ლ ი ს, მთავარ წევრს.

**ასიმპტოტური მდგრადობა,** იხ. *მდგრადობა ავტომატური მართვის სისტემებისა.*

**ასინდეტონი,** უ კ ა ვ შ ი რ ო ბ ა, (ბერძნ. asyndeton — უკავშირობა), სტილისტიკური ხერხი: გრამატიკულად ერთგვაროვან სიტყვებსა და წინადადებებს შორის კავშირების გამოტოვება; ა-ის მეოხებით ფრაზა კომპაქტური, ლაპიდარული ხდება და სიმძაფრეს, დინამიკურობას იძენს. მაგ.: „გაჯავრდა ქეთელაური, ფერი დაიდვა მგლისაო; ხელი გაიკრა ფრანგულსა, შუქი ამოხდა მზისაო. უქნივა მოზვერს ქედზედა, თავი მოგორავს ძირსაო" (ვაჟა-ფშაველა).

**ასინო,** ქალაქი (1952-მდე დაბა) რსფსრ ტომსკის ოლქში, მდ. ჩულიმის (ობის შენაკადი) ნაპირზე, ასინოს რ-ნის ცენტრი, ციმბირის მაგისტრალიდან ტომსკზე გამავალი რკინიგზის ხაზის ბოლო სადგური. 31 ათ. მცხ. (1974). სტანდ. სახლების წარმოება. ა-ს მახლობლად სახერხი და ხე-ტყის დასამუშ. კომბინატია. რ-ნში განვითარებულია სელის წარმოება, გადააქვთ ხე-ტყე მდ. ჩულიმიდან რკინიგზამდე.

**ასინტური დანაოჭება** (სახელწ. — ჩრდ. შოტლანდიის ასინტის რ-ნის მიხედვით), ყველაზე ახალგაზრდა დანაოჭება კამბრიულისწინა დანაოჭებათა შორის. დაადგინა ჰ. შტილემ 1944. გამოვლინდა პროტეროზოური ანუ ალგონკური დროის განმავლობაში. ა. დ-მ დიდი როლი ითამაშა ევრ. კონტინენტის ტექტონ. ჩამოყალიბებაში. ასინტურ ნაოჭთა სისტემა ვრცელდება ბრიტანეთის კ-ებიდან ბოჰემიის მასივამდე. ა. დ-ს თან სდევდა საშ. და მჟავე დიდი ზომის ინტრუზიულ სხეულთა შემოჭრა. სსრკ-ში ა. დ-ს ბაიკალურ დანაოჭებას უწოდებენ.

**ასინქრონული გამომთვლელი მანქანა** (ბერძნ. a — უარყ. ნაწ., synchronos — ერთდროული), დისკრეტული მოქმედების *ციფრული გამომთვლელი მანქანა*, რ-შიც ყოველი მომდევნო ოპერაცია წინა ოპერაციის დამთავრების მაფიქსირებელი სიგნალის შემდეგ იწყება. ა. გ. მ-ის ცვლადი მუშა ტაქტის სიდიდე განისაზღვრება ოპერაციის შესრულების ხანგრძლივობით. გამოთვლის ასინქრონული პრინციპი უზრუნველყოფს მანქანის მუშაობის გარკვეულ თვითკონტროლს — რომელიმე ოპერაციის შეუსრულებლობის ან მისი დამთავრების შესახებ სიგნალის მიუღებლობის შემთხვევაში მანქანა ჩერდება.

**ასინქრონული გენერატორი,** გენერატორული რეჟიმით მომუშავე *ასინქრონული ელექტრული მანქანა*. ამძრავით ამუშავებული ა. გ-ის როტორს ბრუნვის მიმართულება ისეთივე აქვს, როგორც მაგნ. ველს (იხ. *მბრუნავი მაგნიტური ველი*), სიჩქარე კი — უფრო მეტი. ამის შედეგად როტორის სრიალი უარყოფითია, ლილვზე წარმოიქმნება სამუხრუჭო მომენტი, მანქანა გენერატორივით მუშაობს და ქსელს ენერგიას აწვდის. ა. გ. ხარჯავს მნიშვნელოვანი ძალის დამაგნიტების დენს, რაც განაპირობებს ქსელში რეაქტიული სიმძლავრის გენერირებას და ამცირებს ქსლის სიმძლავრის კოეფიციენტს. ამიტომ საჭიროებს რეაქტიული სიმძლავრის გენერატორს — სინქრონულ მანქანას. მიუხედავად ექსპლუატაციის სიმარტივისა, მისი გამოყენების სფერო ვიწროა: ძირითადად იყენებენ სამუხრუჭოდ და მცირე სიმძლავრის დამხმარე ენერგიის წყაროდ. ა. გ. მუშაობს ქსლისაგან დამოუკიდებლადაც (თვითაგზნებით) იმ შემთხვევაში, თუ ქსელში სტატორის პარალელურად ჩართულია კონდენსატორების ბატარეა. *ლ. აბელიშვილი.*

**ასინქრონული ელექტროძრავა,** ელექტრული ასინქრონული მანქანა, რ-იც ელექტრულ ენერგიას მექან. ენერგიად გარდაქმნის. ა. ე-ს შექმნა შესაძლებელი გახდა მბრუნავი მაგნ. ველის მოვლენის აღმოჩენის შემდეგ. 1888 იტალ. ფიზიკოსმა გ. ფერარისმა და ხორვ. ინჟ. და მეცნიერმა ნ. ტესლამ ერთმანეთისაგან დამოუკიდებლად მეცნიერულად დაასაბუთეს მბრუნავი მაგნ. ველის არსი. 1887 ნ. ტესლამ ააგო პირველი ორფაზიანი ა. ე., მაგრამ ამუშავების ცუდი მახასიათებლების გამო იგი ვერ გავრცელდა. 1889 მ. დოლივო-დობროვოლსკიმ გამოცადა სამფაზიანი ა. ე., რ-ის როტორი „ციყვის ბორბლის" ტიპისა იყო. ეს ძრავა სხვა ძრავებთან შედარებით მეტად მარტივი და საიმედოა (კონსტრუქცია დღემდე ძირითადად უცვლელია). 1890 დოლივო-დობროვოლსკიმ გამოიგონა ფაზური როტორი, რ-საც ჰქონდა საკონტაქტო რგოლები და ამამუშავებელი მოწყობილობა.

ა. ე-ს კონსტრ. გაფორმებას, სიმძლავრესა და გაბარიტს განსაზღვრავს მისი დანიშნულება და მუშაობის პირობები. მაგ., საერთო დანიშნულების ა. ე-ს აქვს წყლით ან ჰაერით გაგრილების სისტემა; არის აგრეთვე აფეთქებაუსაფრთხო გარსაცმიანი ა. ე., რ-საც უმთავრესად შახტებსა და აფეთქებასაფრთხიან სათავსებში იყენებენ. ზოგიერთი სახის (მაგ., ავტომატიკისა და ტელემექანიკის სისტემებისათვის განკუთვნილ) ა. ე-ს აქვს მართვის ბლოკებისა და დამცავი ამამუშავებელი აპარატურის კომპლექტიც. ა ე-ს ძირითადი კონსტრ. ელემენტია სტატორი — უძრავი ნაწილი (ნახ. ა) და როტორი — მბრუნავი ნაწილი (ბ, გ). ა. ე-ს სტატორის გრაგნილებში გამავალი ორ- ან სამფაზიანი ცვლადი დენის მიერ აღძრული მბრუნავი მაგნ. ველისა და როტორის გრაგნილებში სტატორის ველის მიერ ინდუცირებული დენის ურთიერთმოქმედების შედეგად მანქანის ლილვზე წარმოქმნილი მექან. ძალვები აიძულებს როტორს ასინქრონულად იბრუნოს მაგნ. ველის ბრუნვის მიმართულებით. როტორის ბრუნვის სიჩქარე ნაკლებია ველის ბრუნვის სიჩქარეზე. როტორის გრაგნილი შეიძლება იყოს ფაზური ან მოკლედ შერთული (გალია). ა. ე-ს როტორის ბრუნვის სიჩქარე სტატორის მაგნ. ველის ბრუნვის სიხშირეზეა დამოკიდებული. ამ სიჩქარეს განსაზღვრავს მკვებავი დენის სიხშირე და ძრავას პოლუსების წყვილთა რიცხვი. ა. ე-ს ბრუნვის სიჩქარის შეცვლა სტატორის მკვებავ ქსელში დენის სიხშირის რეგულირებით ან პოლუსების წყვილთა რიცხვის შეცვლით შეიძლება. ფაზურროტორიან ა. ე-ს სარეგულირებლად როტორის წრედში რთავენ სარეგულაციო რეოსტატს. რეგულირება შეიძლება აგრეთვე რამდენიმე მანქანის კასკადური ჩართვით. მოკლედ შერთული როტორიანი ა. ე-ს ქსელში უშუალოდ ჩართვისას ამუშავების დენი 4—7-ჯერ აღემატება ნომინალურს, ამიტომ ქსელში უშუალოდ რთავენ მხოლოდ 200 *კვტ*-მდე სიმძლავრის ძრავას. ამუშავების დენის ძალა რომ 3—4-ჯერ შეამცირონ, მძლავრ მოკლედ შერთულ ა. ე-ს ამუშავებისას შემცირებულ ძაბვას აწვდიან. ფაზურროტორიანი ა. ე-ს ამუშავების დენს ზღუდავენ როტორის წრედში ჩართული ამუშავების წინაღობით, რ-საც როტორის გაქანების პროცესში თანდათან ამცირებენ. ა. ე. სხვადასხვა სიმძლავრისაა (*ვატის* მეათედებიდან ათასობით *კვტ*-მდე). ცვლადი დენის სხვა ძრავებთან შედარებით სამფაზიანი ა. ე-ს კონსტრუქცია უფრო საიმედო და მარტივია. მარტივია აგრეთვე მისი სქემა. ა. ე-ს აქვს ნაკლიც: მცირე დატვირთვის რეჟიმით მუშაობისას ხარჯავს მნიშვნელოვან რეაქტიულ სიმძლავრეს; შეზღუდულია მისი ბრუნვის სიჩქარის რეგულირების დიაპაზონი. არარეგულირებად ამძრავებში ძირითადი ძრავაა სამფაზიანი ა. ე.

*ლიტ.:* В о л ь д е к А. И., Электрические машины, М.—Л., 1966.

*ლ. აბელიშვილი.*

**ასინქრონული ელექტრული მანქანა,** ცვლადი დენის *ელექტრული მანქანა*, რ-ის როტორის ბრუნვის სიხშირე განსხვავდება სტატორის მაგნ. ველის ბრუნვის სიხშირისაგან (იხ. *მბრუნავი მაგნიტური ველი*). ა. ე. მ-ს ძირითადად იყენებენ ძრავად, იშვიათად გენერატორად (იხ. *ასინქრონული გენერატორი*). ა. ე. მ. შეიძლება ვამუშაოთ აგრეთვე სამუხრუჭო რეჟიმით, თუ მის როტორს ვაბრუნებთ მაგნ. ველის ბრუნვის საწინააღმდეგო მიმართულებით.

**ასინქრონული სვლა გენერატორისა,** *სინქრონული გენერატორის* მუშაობის რე-

ჟიმი ელექტრულ სისტემაში სინქრონულისაგან განსხვავებული ბრუნვის სიხშირის დროს. ა. ს. ბ. ჩნდება გენერატორის სინქრონიზმიდან გამოსვლის შემდეგ აგზნების დაკარგვის შედეგად ან მოკლე შერთვისას მდგრადობის დარღვევის გამო. აგზნების დაკარგვისას წარმოიქმნება გენერატორის გრაგნილების გადამეტხურების საშიშროება. ტურბოგენერატორს შეუძლია იმუშაოს აგზნების გარეშე, თუ აქტ. დატვირთვა არ აღემატება ნომინალურის 50—60%. ჰიდროგენერატორებისათვის ასინქრონული მუშაობის ხანგრძლივი რეჟიმი დაუშვებელია.

**ასინქრონული ქურო,** სრიალის ელექტრომაგნიტური ქურო; იყენებენ ელექტრულ ამძრავებში მუშა მანქანის მდოვრედ რეგულირებისათვის პირველადი ელექტრული ძრავას პრაქტიკულად უცვლელი სიჩქარის დროს. ა. ქ-ს შიგა მბრუნავი (ამყოლი) ნაწილი წარმოადგენს *ასინქრონული ელექტრული მანქანის* გულარს მოკლედ შერთული გრაგნილით, იგი მოთავსებულია ცხადპოლუსა ინდუქტორში, რ-იც მუდმივი დენით იკვებება. ა. ქ-ს მბრუნავი მაგნ. ველი წარმოიქმნება ინდუქტორის მექან. ბრუნვით. ა. ქ. მუშაობს ასინქრონულ მანქანასავით. ამყოლი ნაწილი (ღუზა) ჩამორჩება წამყვანს (ინდუქტორს), ამასთან, ღუზაში ინდუცირდება დენი და წარმოიქმნება მაბრუნი მომენტი. ა. ქ-ს ბრუნვის სიჩქარის რეგულირებას დიდი დიაპაზონით (ფარდობით 10:1) აგზნების დენის ცვლილება განაპირობებს, ა. ქ-ს სიმძლავრე იცვლება ასობით *ვტ*-იდან ათასობით *კვტ*-მდე. მისი მქკ რამდენადმე დაბალია, ვიდრე იმ ასინქრონული ძრავასი, რ-საც რეოსტატით არეგულირებენ. ა. ქ-ს იყენებენ გემის მაძრავის ელექტროამძრავში, აეროდინამ. მილებში და სხვ.

*ლ. აბელიშვილი.*

**ასირი,** ე ლ-ა ს ი რ ი, ისტ. პროვინცია საუდის არაბეთის სამხრ.-დას. ნაწილში, წითელი ზღვის სანაპიროზე. მთავარი ქალაქი — აბჰა. ტერიტ. დიდი ნაწილი მთიანია; დასერილია მრავალი მშრალი ხევით (უედით). წითელი ზღვის აღმ. სანაპიროზე მდებარეობს თიჰამის დაბლობი. წიაღისეულიდან არის ნავთობი, რკინის მადანი, სპილენძი, კალა და სხვ. მოიპოვებენ ოქროსა და ქვამარილს (ჯიზანის რ-ნი). სოფ. მეურნ. წამყვანი დარგია მიწათმოქმედება. მოჰყავთ (უმთავრესად ხეობებში) სორგო, ხორბალი, ქერი, ბოსტნეული. განვითარებულია მევენახეობა, მეფუტკრეობა. დიდ როლს თამაშობს მომთაბარე მესაქონლეობა და ხელოსნობა.

ა. XVI ს. დაიპყრეს ოსმალებმა და ოსმალთა იმპერიას შეუერთეს. XVIII—XIX სს. მიჯნაზე ა. *ვაჰაბიტების* მოძრაობის კერა იყო. 1813—40 ა. რამდენჯერმე დალაშქრა ეგვ. ფაშის მუჰამედ ალის ჯარმა. 1909 ოსმ. ბატონობის წინააღმდეგ აჯანყდნენ ა-ის არაბული ტომები მუჰამად ალ-იდრისის (იხ. *იდრისიდები*) მეთაურობით. 1911 აჯანყება ჩაახშვეს ოსმალებმა, 1915 ალ-იდრისიმ ინგლისთან დადო ხელშეკრულება ოსმალებთან შეიარაღებული ბრძოლის გაჩაღების შესახებ. 1916—17 შეიარაღებული აჯანყების შემდეგ ა. განთავისუფლდა ოსმალეთის ჯარისაგან, რ-ის უკანასკნელმა ნაწილებმა დატოვეს ასირის ტერიტ. მუდროსის დაზავებით (1918). ინგლისელებმა ა-ის ამირად ალ-იდრისი ცნეს და შეეცადნენ გამოეყენებინათ იგი იემენის წინააღმდეგ. 1920 ა-ის მთიანეთზე (აბჰა) გავრცელდა ნაჯდის პროტექტორატი, ხოლო 1926 ა-ზე დამყარდა *იბნ საუდის* პროტექტორატი.

**ასირიოლოგია,** აღმოსავლეთმცოდნეობის დარგი, რ-იც შეისწავლის ბაბილონისა და ასურეთის ხალხთა ცივილიზაციას. ტერმინი „ა." ფართო მნიშვნელობითაც იხმარება და მოიცავს ძვ. წინა აზიის იმ ხალხების კულტ. და ისტ. კვლევის სფეროს, რ-ების წერილობითი დოკუმენტები ლურსმული (ანუ სოლისებრი) დამწერლობით არის შესრულებული. ა-ის, როგორც მეცნიერების, წარმოშობას პირველი ბიძგი მისცა პერსეპოლისში, აქემენიდთა რეზიდენციაში, აღმოჩენილი ლურსმული ტექსტების ამოკითხვამ. განსაკუთრებით აღსანიშნავია გეტინგენელი მასწავლებლის გ. ფ. გროტეფენდის ღვაწლი, რ-მაც 1902 გეტინგენის სამეცნ. საზ-ბას წარუდგინა ლურსმული დამწერლობით შესრულებული ძვ. სპარს. წარწერების თარგმანი. სხვადასხვა დროს ლურსმული ნიშნების ამოკითხვაზე მუშაობდნენ ე. ბიურნუფი (საფრანგეთი), ი. ლოვენსტერნი, ე. ჰინქსი, ჰ. როულინსონი (ინგლისი) და სხვ. ლურსმული ნიშნების საბოლოო ამოშიფრვას დიდად შეუწყო ხელი ბეჰისთუნის სამენოვანი (ძვ. სპარს., ელამური და ბაბილ.) წარწერის აღმოჩენამ. 1847 მისმა აღმომჩენმა, ინგლ. ოფიცერმა ჰ. როულინსონმა წარწერის ბაბილ. ვერსიაში ამოშიფრა ნიშანთა უმეტესობა და 1851 გამოაქვეყნა კიდეც ტექსტი, რის შემდეგაც ლურსმული დამწერლობის შესწავლის საქმე სწრაფად წავიდა წინ. 1857 ლონდონის სამეფო სააზიო საზ-ბის დავალებით ოთხმა პირველმა ასირიოლოგმა — ჰ. როულინსონმა, ე. ჰინქსმა, ჟ. ოპერტმა (საფრანგეთი) და ვ. გ. ფოქსტოლბოტმა (ინგლისი) ერთმანეთისაგან დამოუკიდებლად წაიკითხეს ტიგლათფილესერ I-ის წარწერის ტექსტი; ეს ოთხი თარგმანი ერთმანეთს დაემთხვა. ეს წელი შეიძლება ჩაითვალოს ა-ის დაბადების თარიღად. XIX ს. ბოლოსათვის უკვე გამოიცა ასურ. ენის პირველი გრამატიკები და ლექსიკონები (ფ. დელიჩი — გერმანია), ლურსმული ტექსტების პუბლიკაციები თარგმანებითურთ (ე. შრადერი, ჰ. ციმერნი, ფ. ჰომელი — გერმანია, და სხვ.). შუამდინარეთის მეფეთა ანალები, სადაც ასახულია ძვ. იმპერიების აღმავლობისა და დაცემის პერიოდები; ლიტ. ძეგლები — მითები, ეპოსი, რელიგ. შინაარსის ტექსტები, რ-თა მეოხებითაც თანამედროვეობა გაეცნო ძვ. შუამდინარეთის სულიერ კულტურას. ასტრონ., მათ., სამედ. და სხვ. ხასიათის ძეგლებთან ერთად ყოველივე ამან ასირიოლოგებს შესაძლებლობა მისცა გარკვეული წარმოდგენა შეექმნათ შუამდინარულ ცივილიზაციაზე. ა-ის განვითარებისათვის უდიდესი მნიშვნელობა ჰქონდა გათხრებს, რ-ებიც გასული საუკუნის შუა წლებიდან დღემდე მიმდინარეობს შუამდინარეთის ძვ. ცენტრში და მის ფარგლებს გარეთ. 1854 აღმოჩნდა ასურეთის ერთ-ერთი უკანასკნელი მეფის ასურბანიფალის უნიკალური ბ-კა ნინევიაში, სადაც თიხის 30 ათასამდე ფირფიტა ინახებოდა. სამხრ. შუამდინარეთში (ძველ ლაგაშში, ნიპურში, ურში და სხვ.) გათხრების შედეგად აღმოჩნდა ძველი შუმერული ცივილიზაციის ნაშთები. განსაკუთრებით აღსანიშნავია ჩ. ლ. ვულის (ინგლისი) გათხრების გრანდიოზული შედეგები ძვ. ურის ტერიტორიაზე (1922—1934). ა-ის ჩასახვიდანვე დიდი მუშაობა გაიშალა მსოფლიოს სხვადასხვა სამეცნიერო ცენტრებში — ბაღდადში (ბაღდადის მუზეუმი), პარიზში (ლუვრი), ლონდონში (ბრიტანეთის მუზეუმი), რომში (პაპის ბიბლიის ინ-ტი), სტამბოლში (სტამბოლის მუზეუმი) და სხვ. გამოდის მრავალი საგანგებო ჟურნალი: „Zeitschrift für Assyriologie..." (B., 1886-იდან), „Revue d'assyriologie..." (P., 1884-იდან), „Journal of Cuneiform Studies" (New Haven, 1947-იდან), ლურსმულ ტექსტთა კორპუსები, მონოგრაფიები ა-ის სხვადასხვა სფეროში (ენა, ლიტ-რა, ისტორია, რელიგია, სამართალი, ეკონომიკა და სხვ.). ჩიკაგოს უნ-ტის აღმოსავლეთმცოდნეობის ინ-ტში გამოჩენილ ასირიოლოგთა — ი. გელბის, თ. იაკობსენის (დანია); ბ. ლანდსბერგერის (გერმანია), ა. ლ. ოპენჰეიმის (აშშ) და სხვათა ხელმძღვანელობით გამოიცა ასურ. ენის უხვად დოკუმენტირებული მრავალტომიანი (21 ტ.) ლექსიკონი. მრავალრიცხოვანი გათხრებისა და აღმოჩენების შედეგად ა-ის კვლევის სფერო იმდენად გაფართოვდა, რომ მას ბუნებრივად გამოეყო სპეც. დისციპლინები. შუმერულ-ასურული ბილინგვების წყალობით ჯერ კიდევ გასული საუკუნის ბოლოს გაიშიფრა სამხრ. შუამდინარეთის უძველესი ხალხის, ლურსმული დამწერლობის შემქმნელთა ენა — შუმერული. შ უ მ ე რ ო ლ ო გ ი ა დღეს ა-ის ერთ-ერთი რთული და მნიშვნელოვანი დარგია. გასული საუკუნის 80-იან წლებში ინგლ. მეცნიერმა ა. ჰ. სეისმა ამოხსნა ამიერკავკასიაში, ვანის ტბის მახლობლად ნაპოვნი ლურსმული წარწერების ენა, რ-საც ადრე ქალდეურს უწოდებდნენ, ამჟამად კი ურარტულის სახელწოდებით არის ცნობილი. აქედან დასაბამი მიეცა *ურარტოლოგიას*. ამ დარგში მნიშვნელოვანია კ. ფ. ლემან-ჰაუპტის (გერმანია) და რუსი მეცნიერის მ. ნიკოლსკის ღვაწლი. ა-ის დარგებია აგრეთვე ხ უ რ ი ტ ო ლ ო გ ი ა, რ-იც სწავლობს ურარტულის მონათესავე ხურიტულ ენას (ძვ. მითანის სახელმწიფო ენა), ე ლ ა მ ი ტ ო ლ ო გ ი ა (ძვ. ელამის ენის, კულტ. და ისტ. შემსწავლელი დისციპლინა) და უ გ ა რ ი ტ ო ლ ო გ ი ა. ორი უკანასკნელის კვლევის სფერო ძეგლების სიმცირის გამო დღესდღეობით შეზღუდულია. 1915 ჩეხმა მეცნიერმა ბ. ჰროზნიმ ამოიკითხა მცირე აზიაში აღმოჩენილი ლურსმული ხეთური წარწერები და საფუძველი ჩაუყარა ა-ის ახ. დარგს — ხ ე თ ო ლ ო გ ი ა ს. მანვე პირველად განსაზღვრა ხეთური ენის ინდოევრ. ხასიათი. სსრკ-ში ა-ის ძირითადი ცენტრებია ლენინგრადი, თბილისი და ერევანი. ლენინგრადელი ასირიოლოგები (ვ. სტრუვე, ი. დიაკონოვი და სხვ.) განსაკუთრებით დაინტერესებული არიან ძვ. შუამდინარეთის სოც.-ეკონ. წყობის შესწავლით (სახელმწ. ერმიტაჟში მრავლად არის დაცული ამ ხასიათის ტექსტები), დიდი ყურადღება ეთმობა აგრეთვე ენის, ლიტ-რისა და კულტ. საკითხებს (ი. დუნაევსკაია, ი. კანევა, ვ. აფანასიევა და სხვ.). საქართველოში უმთავრესად განვითარებულია ა-ის ის დარგები, რ-თაც დიდი მნიშვნელობა აქვთ ჩვენი ქვეყნის ენისა და ისტორიის შესასწავლად. ამ საქმის პიონერი იყო მ. წერეთელი, რ-იც ჯერ კიდევ ამ საუკუნის დასაწყისში აქვეყნებდა შრომებს შუმერული ენის შესახებ (ქართულ ენასთან მიმართებით). მანვე თარგმნა პირველად ქართ. ენაზე გილგამეშის ეპოსი. მ. წერეთელმა თავისი წვლილი შეიტანა აგრეთვე ურარტოლოგიაში. ქართ. მეცნიერებს ეკუთვნის ფუნდამენტური ნაშრომები ურარტოლოგიაში: გ. წერეთლის „საქართველოს მუზეუმის ურარტული ძეგლები" (1939), გ. მელიქიშვილის „ნაირი-ურარტუ" (1954) და „ურარტული ლურსმული წარწერები" (1953—54; ცალკე წიგნად — 1960), რ-ებისთვისაც 1957 ავტორს მიენიჭა ლენინური პრემია; ვ. გვახარიას „ურარტული ენის ლექსიკონი-სიმფონია" (1963). ასურულ და ხეთურ წყაროებზე დაყრდნობით ქართველი მეცნიერები იკვლევენ წინააზიურ სახელმწიფოთა ისტორიას და ძვ. პუნქტების ლოკალიზაციის საკითხებს (გ. მელიქიშვილი, გ. გიორგაძე, ნ. ხაზარაძე), ხეთების საზ. წყობას (ე. მენაბდე, გ. გიორგაძე). ცნობილია თ. გამყრელიძის შრომები ანატოლიური ინდოევრ. ენების სტრუქტურის საკითხებზე. ითარგ-







ასინქრონული ქურო: ა — ინდუქტორი; ბ — ღუზა მოკლედშერთული გრაგნილით.

მნება შუმერული და ასურ.-ბაბილ. მწერლობის ნიმუშები (ზ. კიკნაძე).

*ლიტ.* (გარდა ტექსტში მოხსენიებულისა): G ö t z e A., Kleinasien, 2. Aufl., Münch., 1957; W e i d n e r E. F., Assyriologie, Lpz., 1922. *ზ. კიკნაძე.*

**ასისთავი,** 1. (სამხ.) ასეულის მეთაური. გვიანდ. ფეოდ. საქართველოში უ ზ ბ ა შ ი ეწოდებოდა; 2. ქალაქის პოლიციის მოხელე, კვარტალის ზედამხედველი (საქართველოში ეს თანამდებობა XIX ს. დასაწყისში დამკვიდრდა); 3. არჩევითი თანამდებობა სოფლად 1905 რევ. დროს.

**ასისტენტი** (ლათ. assistens — თანაშემწე, დამხმარე), 1. სპეციალისტის თანაშემწე. უმაღლეს სასწ. დაწესებულებაში — პროფესორის ან დოცენტის თანაშემწე ლექციებსა და ლაბორ.-პრაქტ. მეცადინეობაზე; საშ. სკოლაში — გამომცდელის თანაშემწე; საავადმყოფოებსა და კლინიკებში — ექიმის თანაშემწე, რ-იც თვალყურს ადევნებს ავადმყოფობის მიმდინარეობას, ოპერაციის დროს — ქირურგის თანაშემწე; კინოში, თეატრში, ტელევიზიასა და რადიოში — რეჟისორის, ოპერატორის და ა. შ. თანაშემწე. 2. სსრკ-ის უმაღლეს სასწ. დაწესებულებაში: ა) საშტატო თანამდებობა კათედრაზე, რ-ზედაც ინიშნებიან კონკურსში გამარჯვებული, სათანადო უმაღლესი განათლების, პედ. და სამეცნ. კვალიფიკაციის პირები. ბ) უმაღლესი სასწავლებლების მასწავლებელთა პირველი სამეცნ. წოდება, ანიჭებს უმაღლესი სასწ. დაწესებულების საბჭო, ამტკიცებს რექტორი. 3. (სამხ.) დროშის საპატიო ყარაული, ახლავს მედროშეს.



ასკანიური წმინდამატყლიანი ჯიშის ცხვარი.

**ასიუტი,** ქალაქი ეგვიპტის არაბთა რესპუბლიკაში, ნავსადგური მდ. ნილოსის მარცხ. ნაპირზე. ასიუტის საგუბერნატოროს ადმ. ცენტრი. 176 ათ. მცხ. (1970). რკინიგზის სადგ., გზატკეცილების კვანძი. სავაჭრო ცენტრი. ბამბასართავი, ხალიჩების საქსოვი, ტყავ-ფეხსაცმლის, ხის დასამუშ., თამბაქოს მრეწველობა. სახელოსნოები (თიხის, ხისა და ძვლის ნაკეთობათა დამზადება). ა-ის მახლობლად მებამბეობის მნიშვნელოვანი რ-ნის საირიგაციო სისტემის დიდი კაშხალია.

**ასკანა,** სოფელი მახარაძის რ-ნში, მდ. ბახვისწყლის მარჯვ. მხარეს. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., დაბალი ეწერი, მზიანი). ზ. დ. 173 *მ,* მახარაძიდან 17 *კმ.* ბ. ძნელაძის სახ. კოლ-ბა (მეჩაიეობა). საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი), ამბულ., აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა. შუა საუკ. *ასკანის ციხე* და ეკლესია.





ასკანია-ნოვას ნაკრძალში: ზემოთ — ფლამინგოები და გედები, ქვემოთ — ზებრები.

**ასკანგელი** (სახელი ეწოდა მახარაძის რ-ნის სოფ. ასკანის მიხედვით), ასკანის თიხის საბადოების ტუტე ბენტონიტური თიხის სახესხვაობა. იხ. აგრეთვე *ბენტონიტური თიხები.*

**ასკანთიხა** (სახელი ეწოდა მახარაძის რ-ნის სოფ. ასკანის მიხედვით), ასკანის თიხის საბადოების ტუტემიწა ბენტონიტური თიხის სახესხვაობა. იხ. აგრეთვე *ბენტონიტური თიხები.*

**ასკანია-ნოვა,** დაბა უკრ. სსრ ხერსონის ოლქის ჩაპლინკის რ-ნში. რკინიგზის სადგ. ნოვოალექსეევკიდან 76 *კმ.* 3,2 ათ. მცხ. (1968). მ. ივანოვის სახ. უკრაინის სტეპის რ-ნების მეცხოველეობის სამეცნ.-კვლ. ინ-ტი („ასკანია-ნოვა"). სამხრ. უკრ. ფაუნისა და ფლორის მუზეუმი.

**ასკანია-ნოვა,** სახელმწიფო ნაკრძალი (უკრ. სსრ, ხერსონის ოლქი), რ-ის ბაზაზეც შექმნილია მ. ივანოვის სახ. უკრაინის სტეპის რ-ნების მეცხოველეობის სამეცნ.-კვლ. ინ-ტი („ასკანია-ნოვა"). ფართობია 11 ათ. *ჰა* (1967). დაარსდა 1828. ოქტ. რევოლუციამდე აქ იყო მეცხოველეობის მსხვილი მემამულური მეურნეობა ბოტან. ბაღითა და ზოოპარკით. 1919 გამოცხადდა სახალხო ნაკრძალ პარკად, ხოლო 1921 სტეპის სახელმწ. ნაკრძალად. ნაკრძალის მიზანია ვაციწვერიან-წივანიანი ყამირი სტეპის დაცვა, სტეპის პირობებში სას.-სამ. ცხოველთა და მცენარეთა სახეობების აკლიმატიზაცია, დაცვა და შესწავლა. სსრკ-ში ა.-ნ-ის ზოოპარკი ერთადერთია, რ-შიც გარეული ცხოველები ნახევრად ბუნებრივსა და ბუნებრივ პირობებში ჰყავთ. აქ თავმოყრილია სხვადასხვა ზოოგეოგრ. ოლქის ძუძუმწოვრები (უმეტესად ჩლიქოსნები) და ფრინველი, რ-ებიც წარმატებით მრავლდებიან. აკლიმატიზებულია ხოხობი, გედი, სირაქლემა, ნანდუ, ემუ, ბიზონი, დომბა, ზებრა, ანტილოპები (კანა, ნილგაუ, გნუ), ირემი (მარალი, ხალებიანი) და სხვ. ასევე წარმატებით მრავლდება პრჟევალსკის ცხენი. ტარდება სამეცნ.-კვლ. სამუშაოები ცხოველთა აკლიმატიზაციასა და ჰიბრიდიზაციაში. აქ გამოიყვანეს *ასკანიური წმინდამატყლიანი ცხვარი,* უკრ. სტეპის თეთრი ღორი და სხვ. ა.-ნ-ში ღირსშესანიშნავია ბოტან. ბაღი, რ-შიც აკლიმატიზებულია ხეებისა და ბუჩქების (იფანი, თეთრი აკაცია, ყუნწიანი მუხა, იასამანი, ცხრატყავა, კვრინჩხი, ტუია და სხვ.) 120-ზე მეტი სახეობა. უდიდესი ღირებულებისაა ა.-ნ-ის ყამირი სტეპი.

**ასკანის ბენტონიტური თიხის საბადოები,** მდებარეობს მახარაძის რ-ნში, ბახვისწყლის ხეობაში, სოფ. ასკანის მიდამოებში. მოიცავს მთისპირის, უჩხუბის, ვანისქედისა და ციხისუბნის საბადოებს. ტუტე და ტუტემიწა ბუნების *ბენტონიტური თიხების* ლინზისებრი (10—60 *მ*) სხეულები განლაგებულია შუაეოცენურ ტუფბრექჩიებსა და ტრაქიტებს შორის. ასკანის ბენტონიტები ექსჰალაციურ-სოლფატარულ პროცესთა ზეგავლენით ტრაქიტული პემზური ტუფების შეცვლის პროდუქტია.

**ასკანის ციხე,** ფეოდალური ხანის ციხესიმაგრე მდ. ბახვისწყლის მარცხენა ნაპირზე (სოფ. ასკანა, მახარაძის რ-ნი). გამოიყოფა რამდენიმე სამშენებლო ფენა, რ-თაგან უძველესი ადრინდ. ფეოდ. ხანისაა, უახლესი — XIX ს-ისა. 1774 ა. ც. ლიხაურსა და ბუკისციხესთან ერთად თურქებმა აიღეს. იმავე წელს მამია IV გურიელმა და სოლომონ 1-მა უკან დაიბრუნეს. 1805 ქაიხოსრო გურიელმა განაახლა და სამთავროს მთავარ საპყრობილედ გადააქცია. 1828 რუსეთის ჯარმა დაიკავა. 1833 ცნობით, ა. ც. ორი კოშკის, წითელი მარმარილოთი ნაშენი სამლოცველოსა და რამდენიმე ხის ქოხისაგან შედგებოდა. ამჟამად ხის ნაგებობათაგან აღარაფერია შემორჩენილი, საგრძნობლად დაზიანებულია სამლოცველო და გალავნის კედლებიც. *ი. სიხარულიძე.*

**ასკანიური წმინდამატყლიანი ცხვარი,** ცხვრის ჯიში. გამოყვანილია 1925—1934 საბჭ. მეცნ. მ. ივანოვის მიერ უკრ. მეცხოველეობის სამეცნ.-კვლ. ინ-ტში („ასკანია-ნოვა"). ჯიში შეიქმნა „ასკანია-ნოვაში" მოშენებული მერინოსული ნერბის შეჯვარებით ამერ. რამბულიეს ერკემალთან. ა. წ. ც. მკვრივი კონსტიტუციისა და კარგი მოყვანილობისაა. გამოირჩევა მატყლისა და ხორცის მაღალი პროდუქტიულობით. ცოცხალი მასა: ერკემლისა 110—140 *კგ,* უდიდესი 180 *კგ*-მდე, ნერბისა — 60—70 *კგ.* მატყლი 64-ე ხარისხისაა. სიგრძით 7—8 *სმ,* ნაპარსი: ერკემლისა 10—12 *კგ.* ნერბისა — 5,5—6 *კგ.* სუფთა მატყლის გამოსავალი 40—45%. ა. წ. ც-ს ეკუთვნის მატყლის ნაპარსის მსოფლიო რეკორდი — 30,6 *კგ.* ა. წ. ც-ის მოშენებას ძირითადად მისდევენ უკრ. სსრ და რსფსრ-ის სამხრ. რ-ნებში.

**ასკარიდიოზი,** ფრინველის ჰელმინთოზური დაავადება, რ-საც იწვევს მრგვალი ჭია ასკარიდა. ავადდება ქათამი, ინდაური, მტრედი. ეკონ. ზარალი (მეკვერცხულობა მცირდება 20 %-ით და უფრო მეტად) მოაქვს ქათმის ა-ს, რ-იც ყველგანაა გავრცელებული. ინვაზიის წყაროა დაავადებული ქათამი. ასკარიდას კვერცხი გამოიყოფა სკორესთან ერთად და 10—18 დღის შემდეგ ვითარდება მატლი, რ-საც ხშირად ჯანსაღი ფრინველი ყლაპავს. ადვილად ავადდება 2—10 თვის ფრინველი. ასკარიდას მატლი აზიანებს ნაწლავის კედელს, ხოლო ზრდასრული ასკარიდების გროვამ შეიძლება გამოიწვიოს ნაწლავის დაცობა და კედლის გახევა, ორგანიზმის მოწამვლა, წიწილებში — ზრდის ჩამორჩენა, ფაღარათი ან ყაბზობა. პ რ ო ფ ი ლ ა ქ ტ ი კ ა: მეურნეობებში ა-ით დაავადებული ფრინველისათვის ჰელმინთსაწინააღმდეგო პრეპარატების მიცემა საკვებთან ერთად — *დეჰელმინთიზაცია,* წიწილების იზოლირებულად გამოზრდა, სეირანის პერიოდული ცვლა, საფრინველის *დეზინვაზია.*

**ასკარიდისებრნი** (Ascarididae), *მრგვალი ჭიების* ოჯახი. პარაზიტობენ ადამიანისა და ხერხემლიანი ცხოველების ნაწლავში. ა-თა შორის ყველაზე გავრცელებულია ღორისა (Ascaris suum) და ადამიანის (A. lumbricoides) ასკარიდა. დედლის სიგრძეა 25—40 *სმ,* მამლისა — 15—25 *სმ,* სხეული თითისტარისებრია. წინა ნაწილზე მოთავსებულ პირს გარს აკრავს სამი ტუჩი, რითაც პარაზიტი კარგად ემაგრება ადამიანის ნაწლავის კედელს. მამლის სხეულის ბოლო ნაწილი მოკაუჭებულია, დედლისა — სწორი. ყოველი დედალი დღე-ღამეში 250 ათასამდე კვერცხს ყრის, რ-ებიც განავალთან ერთად გარემოში გამოიყოფა, სადაც ხდება კვერცხის მომწიფება. მომწიფებული კვერცხიდან, რ-იც მასპინძლის ნაწლავში ხვდება საკვებთან ან წყალთან ერთად, იჩეკება ლარვა, იგი ხვრეტს ნაწლავის ლორწოვან გარსს, იჭრება ვენებში და კარის ვენით აღწევს ღვიძლს. აქედან ლარვა გადადის ღრუ ვენაში, გაივლის გულის მარჯვენა პარკუჭს და ფილტვის არტერიით გადადის ფილტვებში. აქ ლარვა ტოვებს სისხლის კაპილარებს, გადადის ფილტვის ალვეოლებში, ბრონქებში, შემდეგ ტრაქეაში და ხორხის ხვრელით ხელმეორედ ხვდება ხახისა და პირის ღრუში. ლარვა ვითარდება და ზრდასრულ პარაზიტად გარდაიქმნება წვრილ ნაწლავებში. 2—2,5 თვის შემდეგ დედალი კვერცხის დაყრას იწყებს. ადამიანის ნაწლავში შესაძლებელია ერთიდან რამდენიმე ასე-

ულამდე ასკარიდა იყოს. ადამიანის ასკარიდა ორგანიზმში ბინადრობს 1—1,5 წლამდე. ა-ით გამოწვეულ დაავადებას *ასკარიდოზი* ეწოდება.

**ასკარიდოზი,** მრგვალი ჭიით — ასკარიდით გამოწვეული დაავადება, რ-იც უჩნდება ადამიანსა და ღორს. ა-ით დაავადებული ადამიანი განავალთან ერთად გამოყოფს ასკარიდის კვერცხებს. გაბინძურებული ნიადაგიდან კვერცხი გაურეცხავი ხილის, ბოსტნეულის, ჭუჭყიანი ხელების, წყლის და სხვ. მეშვეობით ხვდება ადამიანის ნაწლავებში. დაავადებას 2 ფაზა აქვს: ადრეული (ლარვის მიგრაციისა) და უფრო გვიანი, ნაწლავური (ნაწლავებში ასკარიდების პარაზიტობისა). პირველ ფაზაში აღინიშნება ცვლილებები ფილტვებსა და ღვიძლში (ხველა, ბრონქიტი, პნევმონია, ჰეპატიტი), კანზე გამონაყარი, სისხლში *ეოზინოფილია*. მეორე ფაზაში ვითარდება საჭმლის მომნელებელი ტრაქტის მოშლილობანი (მუცლის ტკივილი, გულისრევა, ნერწყვის გაძლიერებული დენა, ყაბზობა ან ფაღარათი), *ანემია,* ჰიპოვიტამინოზი და სხვ. ა-ის გართულებებიდან აღსანიშნავია ნაწლავების გაუვალობა, აპენდიციტი, პერიტონიტი და სეფსისი. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: *ჭიების საწინააღმდეგო საშუალებანი,* ჟანგბადი და სხვ. პ რ ო ფ ი ლ ა ქ ტ ი კ ა: პირადი ჰიგიენის დაცვა. საკვები პროდუქტების, წყლისა და ნიადაგის დაცვა გაბინძურებისაგან. *დ. სვანიძე.*

ღ ო რ ი ს ა. უფრო ხშირად 2—6 თვის გოჭს ემართება. დაავადებას იწვევს საკვებთან ან წყალთან ერთად ორგანიზმში მოხვედრილი ასკარიდის კვერცხი. დამახასიათებელი ნიშნები: ფაღარათისა და ყაბზობის მონაცვლეობა, მადის დაქვეითება, ზრდა-განვითარების ჩამორჩენა, გახდომა, ანემია და სხვ. ძლიერი ინვაზიის დროს ჭიებს შეუძლიათ ნაწლავისა და ნაღვლის სადინარის დაცობა, რის შედეგადაც ნაწლავის კედელი სკდება. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: პიპერაზინი, ნატრიუმ-ფთორსილიკატი, ფთორ-ნატრიუმი, სანტონინი. პ რ ო ფ ი ლ ა ქ ტ ი კ ა: მყარი იატაკის დაგება საღორესა და *სეირანში,* სადგომის ხშირი გაწმენდა, მეურნეობაში გაზაფხულსა და შემოდგომაზე ღორის მთელი სულადობის გეგმიანი *დეჰელმინთიზაცია.* *გ. გოდერძიშვილი.*

**ასკენაზი** (Askenazy) შიმონ (28. XII. 1866, ზავიხოსტი, — 22. VI. 1935, ვარშავა), პოლონელი ისტორიკოსი. კრაკოვის მეცნ. აკად. წევრი (1910). 1897—1914 ასწავლიდა ლვოვის უნ-ტში, შემდეგ მოღვაწეობდა შვეიცარიაში. 1920 — 23 იყო პოლ. წარმომადგენელი ერთა ლიგაში. ა-ს ნაშრომებში მთავარი ყურადღება ეთმობა XVIII ს. დამლევისა და XIX ს. დამდეგის ისტ. კვლევას.

*თხზ.*: Ksiąze Józef Poniatowski. 1763—1813, 2 wyd., Warsz. — Kraków, 1910; Napoleon a Polska, t. 1—3, Warsz.—Kraków, 1918 — 19; Przymierze polsko-pruskie, 3 wyd., Warsz., 1918.

*ლიტ.*: Dutkiewicz J., Sz. Askenazy i jego szkoła, Warsz., 1958.

**ასკეტიზმი** (ბერძნ. askēsis — ვარჯიში, წვრთნა), ადამიანთა რელიგ. ცხოვრების წესი, რ-იც ზნეობრივი სრულყოფის მისაღწევად ამ ქვეყნისაგან განდგომას, მიწიერი სურვილებისაგან უკიდურეს თავშეკავებას, სხეულის დათრგუნვას გულისხმობს. თითქმის ყველა რელიგია ა-ს ადამიანის ზნეობრივ იდეალად აცხადებს. ეკლესია აკანონებს ა-ს, ადამიანის თვითგვემას სისტემ. ხასიათს აძლევს. „ტანჯვა არის ქრისტიანობის უმაღლესი მცნება, თვითონ ისტორია ქრისტიანობისა კაცობრიობის ტანჯვის ისტორიაა", წერდა ლ. ფოიერბახი. რელიგ. ა. არის უარის თქმა არა მარტო ამქვეყნიურ სიამოვნებაზე, არამედ ყოველგვარი ბოროტების წინააღმდეგ ბრძოლაზეც. იგი ადამიანს ზრდის მონური მორჩილებისა და მოთმინების სულისკვეთებით.

**ასკეტიკურ-მისტიკური მწერლობა,** სამონასტრო ცხოვრების განვითარებასთან დაკავშირებით შექმნილი ლიტ-რა: ქრისტ. ზნეთსწავლულების სახელმძღვანელოები, ე. წ. სულის მარგებელი თხრობანი და აპოფთეგმური კრებულები. ასახავდა ბერ-მონაზონთა იდეალებსა და მისწრაფებებს, მათი მოღვაწეობის მკაცრ რეჟიმს. საქართველოში ა.-მ. მ-ის აღმოცენებასა და განვითარებას ხელი შეუწყვეს ასურელმა მამებმა. ქართ. ა.-მ. მ-ის უძველეს ნიმუშად ითვლება მარტვირი მონაზვნის (საბაწმიდელის) „სინანულისათჳს და სიმდაბლისა" (VII ს.). ქართულად შემონახულია ანტონი დიდის, მაკარი მეგვიპტელის, ბასილი დიდის, იოანე ოქროპირის, ნილო სინელის, პიმენის, სჲპაკ მონაზვნის, ეფრემ ასურის და სხვათა ასკეტ.-მისტ. თხზულებები. განსაკუთრებით პოპულარული გახდა იოანე მოსხის „სამოთხე", აპოფთეგმათა და ასკეტ.-მისტ. ხასიათის ნოველათა კრებულები „წმიდა მამათა წიგნი" (პატერიკი), „წმიდა მამათა შეგონებანი" და სხვ. ა.-მ. მ-ის მრავალი ნიმუში ითარგმნა ქართულად. ამ საქმეში დიდი ღვაწლი მიუძღვით ექვთიმე და გიორგი მთაწმიდელებს, ეფრემ მცირეს, თეოფილე ხუცესმონაზონს და სხვ. იოანე სინელის „კლემაქსი" სამჯერ უთარგმნიათ: X ს-მდე — შემოკლებით, X ს-ში — სრულად (ექვთიმე მთაწმიდელს), XII ს-ში — სრულად (იოანე პეტრიწს); იოანე პეტრიწმა ამ ძეგლის ექვთიმე მთაწმიდლისეული თარგმანის საფუძველზე დაწერა ფილოს.-დიდაქტ. პოემა „სათნოებათა კიბე"; XVIII ს-ში ანტონ I-მა იამბიკურად გალექსა „კლემაქსის" პეტრიწისეული თარგმანი. ამავე ხანას ეკუთვნის გაბრიელ მცირის შედგენილი შვიდი ასკეტ.-მისტ. კრებული.

*გამოც.*: იოანე მოსხი, ლიმონარი, ილ. აბულაძის გამოც., თბ., 1960; იოანე პეტრიწი, სათნოებათა კიბე, ი. ლოლაშვილის გამოც., თბ., 1968; შუა საუკუნეების ნოველების ძველი ქართული თარგმანები, მ. დვალის გამოც., [ტ.] 1, თბ., 1966.

*ლიტ.*: კეკელიძე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1960. *ი. ლოლაშვილი.*

**ასკვითი** (Asquith), გრაფი, ლორდი ოქსფორდი და ასკვითი, ჰერბერტ ჰენრი (12. IX. 1852, მორლი, იორქშირი, — 15. II. 1928, სატონ-კორტნი, ბერქშირი), ინგლ. სახელმწ. მოღვაწე. ლიბერ. პარტიის ერთ-ერთი ლიდერი, ადვოკატი. 1886-იდან თემთა პალატის დეპუტატი. 1892-იდან არაერთხელ შედიოდა მთავრობის შემადგენლობაში. 1908—16 იყო პრემიერ-მინისტრი. ა-ის კაბინეტში დიდი გავლენა ჰქონდათ ფინანსთა მინისტრს დ. *ლოიდ ჯორჯსა* და საგარეო საქმეთა მინისტრს ე. გრეის. ა-ის მთავრობა ატარებდა მსოფლიო ომის გაჩაღების პოლიტიკას, 1911 გაატარა ლორდთა პალატის ვეტოს უფლების შეზღუდვის კანონი. სასტიკად ჩაახშო ირლანდიის აჯანყება 1916. ინგლ. წარუმატებლობამ I მსოფლიო ომის ფრონტებზე და ქვეყნის შიგნით პოლიტ. კრიზისმა განაპირობეს ა-ის გადადგომა (1916 დეკ.).

*ლიტ.*: Jenkins R., Asquith, L., 1965.

**ასკილაური,** სოფელი საგარეჯოს რ-ნში (გომბორის სოფსაბჭო), გომბორის ქედის სამხრ.-დას. კალთაზე, მდ. გომბორის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 1060 *მ,* საგარეჯოდან 45 *კმ*. გომბორის კოლ-ბა (მეცხოველეობა, მეხილეობა). დაწყ. სკოლა, საშ. სკოლა-ინტერნატი სოფ. გომბორში (3 *კმ*).

**ასკილი,** ვ ე ლ უ რ ი ვ ა რ დ ი (Rosa), მცენარის გვარი ვარდისებრთა ოჯახისა. მარადმწვანე ან ფოთოლმცვივანი, ზოგჯერ ხვიარა, ეკლიანი ბუჩქებია. აქვთ კენტფრთისებრი ფოთლები. ლამაზი და სურნელოვანი ყვავილები (ვარდისფერი, წითელი, თეთრი, იშვიათად ყვითელი) ცალად ან ქოლგისებრ-საგველა ყვავილედშია თავმოყრილი. ნაყოფი ერთთესლიანი კაკლუჭაა; მომწიფებისას ხორციანი ხდება და ღებულობს ნარინჯის, წითელ, ზოგჯერ შავ ფერსაც. ა-ის ბუნებრივი არეალი ჩრდ. ნახევარსფეროა. ცნობილია 400-მდე სახეობა, სსრკ-ში — 64 (სხვა მონაცემებით 150), საქართველოში — 25, მათგან 5 ენდემურია. ა. იზრდება ტყის პირებზე, იშვიათად ქვეტყეში, ბუჩქნარებში, ქვიან და კლდოვან ფერდობებზე, სუბალპ. მდელოებზე და სხვ. ნაყოფი შეიცავს $B_2$, P, K ვიტამინებს, A პროვიტამინს, დიდი რაოდენობით C ვიტამინს. ნედლი ნაყოფი — შაქარს, სახამებელს და აზოტოვან ნივთიერებებსაც. იჭმება ნედლი და დაკონსერვებული. ნაყენს ხმარობენ ღვიძლის დაავადებისას. ფესვები მდიდარია მთრიმლავი და საღებარი ნივთიერებებით. ა-ს იყენებენ ბაღის ვარდის საძირედ, ცოცხალ ღობედ და დეკორ. მებაღეობაში. ა-ის ვარა ფორმებიდან ძველთაგანვე გამოყვანილია ბაღის ვარდის მრავალი ძვირფასი ჯიში; მაგ., ცნობილი ყაზანლიყური ვარდი (R. damascena), რ-ის გვირგვინის ფურცლებისაგან სურნელოვან ვარდის ზეთს ხდიან, ჩაის ვარდი (R. chinensis), ხვიარა ვარდი (R. multiflora) და სხვ.

**ასკინკილა,** (აღმ. საქართვ. მთიან კუთხეებში—„კინკილაობა", „სალაობა", „ლიპარიტი", სვანეთში—„კირინკაჩხვ", ან „ჭირინჭვა"), საბავშვო თამაში, ცალ ფეხზე ხტუნვა-სირბილი. ზოგჯერ დაჭერობანას თამაშისას ერთი ბავშვი ასკინკილა დასდევს დანარჩენებს დასაჭერად; ზოგჯერ ორ გუნდს შორის იმართება შეჯიბრება ა-თი სირბილში. თამაშობენ ასეც: მიწაზე დახაზავენ 8 ან 10 უჯრედს და ასკინკილა ხტომით, ფეხის წვერით გადააქვთ ბრტყელი ქვა (სალა) ერთი უჯრედიდან („ბოსტნიდან") მეორეში; თუ ქვა ხაზზე შერჩა, მოთამაშე „ჩაჭრილია". მოგებულად ის ჩაითვლება, ვინც ბოლომდე „ჩაუჭრელად" გავა. საქართვ. სხვადასხვა კუთხეში დამოწმებულია თამაშის სხვა ვარიანტებიც. ცნობილია აგრეთვე ა-ს უფრო ძვ. სახეობები. ა-თი ხტუნვა ხშირად გამოყენებულია სხვა ქართ. თამაშებშიც — დამარცხებულის „დასჯისას".

*ლიტ.*: შიშნიაშვილი ნ., ქართული ხალხური მოძრავი თამაშობანი, თბ., 1958, გვ. 65; Гулисов З., Об игрушках, играх и разных детских забавах, встречающихся в Грузии, «Сборник материалов для описания местностей и племен Кавказа», 1866, в. 5, разд. 2, с. 236—237. *ნ. ღლონბერიძე.*

**ასკლეპიადე** (Asklēpiadēs) (ძვ. წ. 128—56), რომაელი ექიმი, წარმოშობით ბერძენი. განათლება მიიღო ალექსანდრიასა და ათენში. ა-ს სამედ. სისტემა ემყარება *დემოკრიტეს, ეპიკურესა* და *ლუკრეციუსის* ატომისტურ მოძღვრებას. ა-ს სწავლების მიხედვით, ორგანიზმი სულთან ერთად ატომებისაგან შედგება. ატომთა ნორმალური ურთიერთმიმართება და სხეულის არხებში (ფორებში) მათი შეუფერხებელი მოძრაობა ადამიანის ჯანმრთელობის საწინდარია. ატომთა არასწორი მოძრაობა, მათი ფორებში შეგუბება კი დაავადებას იწვევს. ავადმყოფის მკურნალობის მიზანია ატომთა მოძრაობის მოწესრიგება, რისთვისაც საჭიროა სუფთა ჰაერი, აქტ. და პასიური მოძრაობები, მასაჟი, აბაზანა, ოფლის მოდენა, სრულფასოვანი და გემრიელი საკვები. ა. დიდ მნიშვნელობას ანიჭებდა კანის სისუფთავეს. უარყოფდა მკურნალობის რთულსა და დამაუძლურებელ ხერხებს. ა-ს მიაწერენ *ტრაქეოტომიის* შემოღებას.





ასკარიდისებრნი. ადამიანის ასკარიდა (Ascaris lumbricoides): 1. დედალი, 2. მამალი; 3. გაკვეთილი დედალი — მოჩანს სასქესო ორგანოები; 4. ტუჩი (წინა მხრიდან).



ასკილი: 1. Rosa cinnamomea-ს აყვავებული ტოტი; 2. ნაყოფი; 3. Rosa canina-ს ნაყოფის ჭრილი; 4. Rosa spinosissima-ს ყვავილის ჭრილი.

**ასკლეპიადე სამოსელი** (Asklēpiadēs ho Samios), ძვ. წ. III ს. ბერძენი პოეტი-ეპიგრამატიკოსი. *ანთოლოგია პალატინამ* მისი 40-მდე ეპიგრამა შემოგვინახა. ა-ს შემოქმედების ძირითადი თემაა ხორციელი სიყვარული და დროსტარება. მაღალფარდოვნება და გრძნობათა სინატიფე მის სიმღერებში ხალხ. პოეზიისათვის დამახასიათებელ უშუალობასა და სისადავეს ერწყმის. ა-ს პოეზია ხალხში დიდად პოპულარული იყო. დაწერილი ჰქონდა მელიკური (იხ. *მელიკა*) ხასიათის ლექსებიც. გამოიყენა სალექსო საზომი, რ-იც „ასკლეპიადურ ლექსად" იწოდება.

*თხზ.*: [წიგნებში] Anthologia graeca. Griechisch-deutsch. Hrsg. H. Beckby, Bd. 1—4, Münch., 1957—58; Греческая эпиграмма, [M., 1960].

*ლიტ.*: ყაუხჩიშვილი ს., ბერძნული ლიტერატურის ისტორია, ტ. 2, თბ., 1949.



ასკორბინის მჟავა.

**ასკლეპიოსი** (Asklēpios), მკურნალობის ღვთაება ძვ. ბერძნ. მითოლოგიაში. აპოლონის ვაჟი. ა-ის კულტი განსაკუთრებით გავრცელდა ძვ. წ. V ს-იდან. ა-ის კულტის ცენტრი იყო ეპიდავროსი. ძვ. წ. III ს-იდან იგი გავრცელდა რომშიც, სადაც ა-ს ესკულაპიუსს უწოდებდნენ. ა-ის სამლოცველოები სამკურნ. ადგილებად ითვლებოდა. ა-ის ატრიბუტია კვერთხზე შემოხვეული საღვთო გველი.


ასკოსი.

**ასკოლდი და დირი**, კიევის მთავრები (IX ს. II ნახ.); რუს. მატიანეთა თანახმად, რიურიკის ბოიარები. მათი წინამძღოლობით მოეწყო პირველი ლაშქრობა კონსტანტინოპოლზე (დაახლ. 866); ვარაუდობენ, რომ ა-მა და დ-მა ამიერკავკასიაც დალაშქრეს. ისინი მოკლა ნოვგოროდის მთავარმა *ოლეგმა*, რ-მაც დაახლ. 882 დაიკავა კიევი.

**ასკოლი** (Ascoli) გრაციადიო იზაია (16. VII. 1829, გორიცა, — 21. I. 1907, მილანი), იტალ. ენათმეცნიერი; ინდოევრ., განსაკუთრებით რომანულ ენათა, მკვლევარი, დიალექტების შესწავლის პიონერთაგანი, სუბსტრატის თეორიის ფუძემდებელი. ამ თეორიის მიხედვით, ენაში ცვლილებათა მიზეზია ენების შერევა, რ-ის დროსაც მოსახლეობას მშობლიური ენის ჩვევები გადააქვს მის მიერ შეთვისებულ უცხო ენაში. 1873 დააარსა ჟურნ. „Archivio glottologico italiano" („იტალიური ენათმეცნიერების არქივი"), რ-საც გამოსცემდა 1907-მდე. ა-ს ძირითადი შრომებია: „აღმოსავლური და ენათმეცნიერული გამოკვლევები" (1854), „ლექციები ენათმეცნიერებაში" (ტ. 1, ნაკვ. 1, 1870), „სანსკრიტის, ბერძნულისა და ლათინურის შედარებითი ფონოლოგია" (1870).


შ. ასკურავა.

**ასკომიცეტები** (Ascomycetes) (ბერძნ. askos — ტიკი, ჩანთა და mykēs — სოკო), უმაღლესი სოკოების კლასი. იგივეა, რაც *ჩანთიანი სოკოები*.

**ასკორბინის მჟავა**, C-ვიტამინი, წყალში ხსნადი უფერო კრისტალებია. მოლ. მასა 176,13. ფართოდაა გავრცელებული მცენარეებში. ასკილისა და მოუმწიფებელი კაკლის ნაყოფში ა. მ-ს რაოდენობა მშრალი მასის 10—12% აღწევს. დიდი რაოდენობითაა აგრეთვე შავ მოცხარში, წიწაკაში, ყვავილოვან კომბოსტოსა და კამაში, შედარებით ნაკლებია ლიმონში. ცხოველური პროდუქტებიდან ა. მ-ს მნიშვნელოვან რაოდენობას შეიცავს მხოლოდ რძე. ა. მ-ს უმთავრესად იღებენ გლუკოზისაგან სინთეზურად. ხმარობენ C-ავიტამინოზის—*სკორბუტის* საწინააღმდეგოდ და სამკურნალოდ. იხ. აგრეთვე *ვიტამინები*.

**ასკოსი** (ბერძნ. askos — ტიკი), ზეთისა და ნელსაცხებლისათვის განკუთვნილი თიხის მცირე ზომის ჭურჭელი; გავრცელებული იყო ძვ. საბერძნეთში. ფორმით ტიკს წააგავდა. ბერძნ. შავლაქიანი ა-ები აღმოჩენილია ქობულეთ-ფიჭვნარისა და ოჩამჩირის ანტ. ხანის ნამოსახლარებზე.


ს. ასლამაზაშვილი.

**ასკოქიტოზი**, მცენარეთა დაავადება, რ-საც იწვევს Ascochyta-ს გვარის სოკოები. განსაკუთრებულ ზიანს აყენებს სელს, პარკოსნებს, ხეხილოვან და კენკროვან კულტურებსა და სხვ. აავადებს მცენარის მიწისზედა ნაწილს, რ-ზეც ჩნდება *პიკნიდიუმებით* დაფარული, მუქარშიიანი სხვადასხვა ფორმის, ზომისა და ფერის ლაქები. დაავადებული ფოთოლი ხმება; ღერო ტყდება (პარკოსნებში); ყლორტი ხმება (ციტრუსებში). დაავადების წყაროა დასენიანებული თესლი, მოსავლის ნარჩენი, დაავადებული მცენარე. დაავადების გავრცელებას ხელს უწყობს ხშირი, ხანმოკლე წვიმები. ბრძოლის ღონისძიებანი: სწორი თესლბრუნვა, გამძლე საადრეო ჯიშების შერჩევა, შეწამლული საღი თესლის ადრე თესვა, მოსავლის დროულად აღება და ნარჩენების მოსპობა, ღრმა მზრალად ხვნა და სხვ. *ი. შოშიაშვილი.*

**ასკურავა** ივანე ალექსის ძე [დ. 27. XII. 1917 (9. I. 1918), სოფ. ქვირი, ახლანდ. ლანჩხუთის რ-ნი], ქართველი საბჭ. თეატრ. მხატვარი. საქ. სსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1950). დაამთავრა თბილ. სამხატვრო აკადემია (1939). 1940-იდან ზ. ფალიაშვილის სახ. თბილისის ოპერისა და ბალეტის აკად. თეატრ. მხატვარია. გააფორმა ოპერები: ჯ. ვერდის „ოტელო" (1949), ზ. ფალიაშვილის „ლატავრა" (1950), „დაისი" (1957), „აბესალომ და ეთერი" (1964), ვ. დოლიძის „ქეთო და კოტე" (1950), ა. რუბინშტეინის „დემონი" (1950), პ. ჩაიკოვსკის „იოლანტა" (1951), მ. ბალანჩივაძის „დარეჯან ცბიერი" (1954), ა. ბოროდინის „თავადი იგორი" (1956), დ. თორაძის „ჩრდილოეთის პატარძალი" (1957), ს. ცინცაძის „განდეგილი" (1972) და სხვ. ბალეტები: ა. ბალანჩივაძის „მთების გული" (1945), დ. თორაძის „მშვიდობისათვის" (1953) და სხვ.

**ასკურავა** შერმადინ (შალვა) მიხეილის ძე (1897—8. II. 1919), კომუნისტური ორგანიზაციების მოღვაწე კავკასიაში, სამოქალაქო ომის აქტ. მონაწილე. 1912 დაამთავრა ბათუმის საქალაქო სასწავლებელი. 1913—14 მონაწილეობდა ჯერ ბათუმის, შემდეგ თბილისის ბოლშევიკური ორგანიზაციების მუშაობაში. 1915—16 იყო რსდმპ თბილ. ბოლშევიკური კომიტეტის წევრი. 1916 წ. 18 აგვ. დააპატიმრეს. ოქტ. რევ. შემდეგ იბრძოდა საქართველოში საბჭ. ხელისუფლების გამარჯვებისათვის. 1918 გაზაფხულზე ა. *გეგეჭკორთან* ერთად ხელმძღვანელობდა სენაკის მაზრის გლეხთა შეიარაღებულ აჯანყებას. მონაწილეობა მიიღო აფხაზეთში საბჭ. ხელისუფლების დამყარებისათვის ბრძოლაში. 1918 მაისში დანიშნეს სოხუმის მუშათა და გლეხთა დეპუტატების საბჭოს წარმომადგენლად ჩრდ. კავკ. საბჭ. რესპუბლიკაში. აფხაზეთში საბჭ. ხელისუფლების დროებით დამარცხების შემდეგ ჩრდ. კავკასიაში დარჩა და სამოქალაქო ომის ფრონტებზე იბრძოდა. 1918 ზაფხულში დანიშნეს მე-11 არმიის პოლიტ. კომისრად. მისი აქტ. მონაწილეობით მხილებულ და ლიკვიდირებულ იქნა მე-11 არმიის სარდლის ი. სოროკინის ავანტიურისტული შეთქმულება საბჭ. ხელისუფლების წინააღმდეგ. ა. დაიღუპა ყიზლარის მიდამოებში. სამოქალაქო ომში დიდი დამსახურებისათვის 1928 წ. 29 თებ. (სიკვდილის შემდეგ) დაჯილდოვდა წითელი დროშის ორდენით.

*ფ. ლომაშვილი.*

**ასლამაზაშვილი** სურენ არტემის ძე (3. III. 1914, სოფ. კავთისხევი, ახლანდ. კასპის რაიონი,—22. XI. 1970, თბილისი), საბჭ. კავშირის გმირი (22. II. 1944). გვარდიის სერჟანტი. სკკპ წევრი 1943-იდან. 1937—39 მსახურობდა წითელ არმიაში. დიდი სამამულო ომის დაწყებისთანავე ა. მოხალისედ წავიდა ფრონტზე. იბრძოდა ჩრდ. კავკასიაში — ქ. ორჯონიკიძესთან, უკრაინასა და ბესარაბიაში, მონაწილეობდა რუმინ., უნგრ. და ჩეხოსლ. განთავისუფლებაში, იმპერიალ. იაპ. კვანტუნის არმიის განადგურებაში. მდ. დნეპრის გადალახვისას და მის მარჯვ. ნაპირზე წარმოებულ ბრძოლებში გამოჩენილი მამაცობისათვის მიენიჭა საბჭ. კავშირის გმირის წოდება. დემობილიზაციის შემდეგ, 1945-იდან ა. მუშაობდა თბილისის სართავ-სატრიკოტაჟო კომბინატში, თბილისის რკინიგზის სადგურში, 1955—69 თბილისის კიროვის სახ. ჩარხსაშენებელ ქ-ნაში. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, წითელი ვარსკვლავის ორდენითა და მედლებით.

**ასლანი** (თურქ. aslan — ლომი), ჰოლანდიური ოქროს მონეტა, *დუკატის* თურქ. სახელწოდება. ა. გავრცელებული იყო მახლობელი აღმ. სახელმწიფოებსა და საქართველოში.

**ასლანიანი** მკრტიჩ სერობის ძე (დ. 3. V. 1908, ს. ქოპი, თურქეთი), სომეხი მწერალი, დრამატურგი. 1923-იდან ცხოვრობს თბილისში. პირველი მოთხრობა „ორი შურისძიება" გამოაქვეყნა 1930. ავტორია მოთხრობათა კრებულებისა „ქარიშხალი" (1946), „ძმობა" (1954, ქართ. თარგმ. 1958), „როცა იწყება თოვლის დნობა" (1962), „მოუსვენარი ხასიათები" (1967), რომანებისა „ფარული ბილიკებით" (1950, ქართ. თარგმ. 1966), „უხილავი ფრონტი" (1954), „აშხენ სათიანი" (1955), „ბედნიერების ბილიკით" (ტ. 1—2, 1960—61), პიესებისა „სომხეთის კლდეებში" (1956) და „დაკარგული გული" (1964) და სხვ. მისი ნაწარმოებების ძირითადი თემაა თანამედროვე ახალგაზრდების ცხოვრება. დაჯილდოებულია წითელი ვარსკვლავის ორდენით.

**ასლანიკაშვილი** ალექსანდრე თევდორეს ძე (დ. 17. III. 1916, ქ. თბილისი), ქართვ. საბჭ. გეოგრაფ-კარტოგრაფი. გეოგრ. მეცნ. დოქტორი (1969). სკკპ წევრი 1944-იდან. დაამთავრა თსუ-ის გეოგრ. ფაკ-ტი (1939). ვახუშტის სახ. გეოგრ. ინ-ტის კარტოგრაფიის განყ-ბის ხელმძღვანელი, ქსე-ის კარტოგრაფიის რედაქციის გამგე (1966—1975). ა-ის ძირითადი ნაშრომები მიეძღვნა კარტოგრაფიის ზოგადი თეორიისა და საქართვ. კარტოგრაფიის საკითხებს. „საქართველოს სსრ ატლასის" შექმნაში მონაწილეობისათვის მინიჭებული აქვს საქ. სსრ სახელმწ. პრემია (1971). დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის" ორი ორდენით და მედლებით.

**ასლანიშვილი** იოსებ ანტონის ძე (27. I. 1891, ქუთაისი, — 11. XI. 1955, თბილისი), ქართვ. საბჭ. ექიმი-ენდოკრინოლოგი, მთამსვლელი და საზ. მოღვაწე. საქ. სსრ დამს. ექიმი (1946), მედ. მეცნ. კანდიდატი (1936), დოცენტი (1940). სსრკ სპორტის დამს. ოსტატი (1946), ენდემური ჩიყვის წინააღმდეგ ბრძოლის ერთ-ერთი ორგანიზატორი საქართველოში. 1914 დაამთავრა ოდესის უნ-ტის სამედ. ფაკ-ტი. მუშაობდა სამრეწვ. ტრავმატიზმის, ქირურგ. ტუბერკულოზის, ფიზკულტურისა და მთამსვლელობის საექიმო კონტროლის დარგში. სწავლობდა მთაში (ზემო სვანეთი, მთარაჭა, აჭარა) ენდემური ჩიყვის გავრცელებას და მის ბუნებას. დააარსა ენდოკრინოლოგიური ლაბორატორია თბილისში (1932) და წლების მანძილზე ხელმძღვანელობდა მას. 1923 მონაწილეობდა ალ. დიდებულიძის ხელმძღვანელობით მოწყობილ პირველ ქართ. გეოფიზ. ექსპედიციაში მყინვარწვერზე, რ-მაც გ. ნიკოლაძის ექსპედიციასთან ერთად საფუძველი ჩაუყარა საბჭ. ალპინიზმის განვითარებას. ა. საქართვ. ა. ჯაფარიძის სახ. ალპ. კლუბის ერთ-ერთი დამაარსებელია (1936), სა-

ქართვ. გეოგრ. საზ-ბის გამგეობის წევრი, იყო ჟურნალების „შევარდენი“ (1920, 1922), „თეატრი და მუსიკა“ (1919), „ხელოვნება“ (1919—21), „თანამედროვე მედიცინა“ (1924—33) და სხვ. რედაქტორი. გამოქვეყნებული აქვს ნაშრომები ენდოკრინოლოგიის, მთამსვლელობის, ხელოვნებისა და სპორტის საკითხებზე.

*თხზ*.: ენდემიური ჩიყვი საქართველოში, ტფ., 1924; ჩიყვი სვანეთში, ტფ., 1926; Достижения советского альпинизма в Грузии за 1923—1934 гг., Тб., 1935; Тиреотоксикозы в Грузии и их лечение, Тб., 1949; Эндемический зоб в Грузии и пути его профилактики и лечения, Тб., 1935.

*გ. ვადაჭკორია, კ. ჯავრიშვილი.*

**ასლანიშვილი** შალვა სოლომონის ძე [დ. 11(23). III. 1896, დ. არტანუჯი, ართვინის მაზრა (ახლა თურქეთშია)], ქართვ. მუსიკათმცოდნე, ხელოვნებათმცოდნეობის დოქტორი (1964), პროფესორი, საქ. სსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1943). ზ. ფალიაშვილის სახ. პრემიის ლაურეატი (1972). 1930-73 თბილისის სახელმწ. კონსერვატორიის მუსიკის თეორიის კათედრის გამგე. 1945—50 სათავეში უდგა საქ. სსრ მეცნ. აკად. ისტ. ინ-ტის მუს. ფოლკლორის განყ-ბას. 1927—50 აღმ. და დას. საქართვ. მთის რ-ნების მრავალი სიმღერა ჩაწერა. ამ მოღვაწეობის შედეგად შექმნილი ნაშრომები საფუძვლად დაედო ქართ. ჰარმონიის კურსს, რ-იც იკითხება თბილისის კონსერვატორიაში.

ა. მუშაობს მუს. თეორიის, განსაკუთრებით ქართ. ხალხური და პროფ. მუსიკის თეორიის საკითხებზე, მან აღზარდა მრავალი მუსიკათმცოდნე.

*თხზ*.: თანამედროვე მუსიკის ჰარმონია, თბ., 1968; ნარკვევები ქართული ხალხური სიმღერების შესახებ, [ნაწ.] 1—2, თბ., 1954—56; ქართლ-კახეთის ხალხური საგუნდო სიმღერების ჰარმონია, თბ., 1950; Народная танцевальная музыка, კრ.: Грузинская музыкальная культура, М., 1957; Народные основы гармонии грузинских композиторов, იქვე.

**ასლი** წ ყ ვ ი ლ მ ა რ ც ვ ა ლ ა (Triticum dicoccum), ერთწლოვანი მცენარე მარცვლოვანთა ოჯახისა. აერთიანებს მთელ რიგ ქვესახეობებსა და კილიანი ხორბლის ფორმებს. ა-ის თავთავი მტვრევადია, მკვრივი და უმეტესად ფხიანი. მარცვალი მჭიდროდ ზის ყვავილის კილში. თითოეულ თავთუნში 2 მარცვალია (აქედან სახელწოდება წყვილმარცვალა). კულტურაში ცნობილია უძველესი დროიდან — აზიაში, ჩრდ. აფრიკაში, ევროპაში. ამჟამად ა-ს მცირე ფართობი უჭირავს უმთავრესად ხმელთაშუაზღვისპირეთში, სსრკ-ში — ვოლგისპირა და კავკ. ზოგიერთ რ-ნებში. საქართველოში იგი მთიან ზონაშია (ფშავ-ხევსურეთი, სამხრ. ოსეთი; დმანისის, წალკის, ახალქალაქის, თიანეთის რ-ნები) აქა-იქ შემორჩენილი. ა. გვალვაგამძლეა, ჩაწოლა არ ახასიათებს, ჟანგა და გუდაფშუტოვან დაავადებათა მიმართ გამძლეა, იყენებენ ხორბლის სელექციაში, მარცვლისაგან ამზადებენ ფქვილსა და ფურაჟს. *ნ. ჩხენკელი.*

**„ასლი და ქერემი“**, XVII—XVIII სს. აზერბ. რომანტ. *დასთანი*. პოპულარულია ამიერკავკ., შუა აზიისა და თურქ. ფოლკლორში. აღწერს მაჰმადიანი ვაჟისა და ქრისტიანი ქალის სიყვარულს; უპირისპირდება რელიგ. დოგმებს.

**ასმალარი,** სოფელი ბოლნისის რ-ნში (იმირასანის სოფსაბჭო), მდ. მაშავერის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 450 *მ,* ბოლნისიდან 7 *კმ*. ქოჩულოს 26 კომისრის სახ. კოლ-ბა (მევენახეობა, მებოსტნეობა, მეთამბაქოეობა, მესაქონლეობა). დაწყ. სკოლა, საშ. სკოლა სოფ. ქოჩულოში (3 *კმ*).

**ასმანი** (Aßmann) რიხარდ (13. IV. 1845, მაგდებურგი, — 28. V. 1918, გისენი), გერმ. აეროლოგი. პრუსიის მეტეოროლ. ინ-ტის აეროლოგიის ობსერვ. ხელმძღვანელი (1899—1914), 1914-იდან გისენის უნ-ტის პროფესორი. გამოიგონა *ფსიქრომეტრი,* რ-საც იყენებენ თავისუფალი ატმოსფეროს ტემპ-რისა და ტენიანობის გასაზომად. ა-მა ერთ-ერთმა პირველმა დაადგინა სტრატოსფეროს არსებობა (1902).

**ასმარა,** ქალაქი ჩრდ. ეთიოპიაში, ერიტრეის პროვ. ადმ. ცენტრი. ზ. დ. 2300 *მ*. 190 ათ. მცხ. (1968). მნიშვნელობითა და სიდიდით ა. ეთიოპიის მეორე ქალაქია (ადის-აბების შემდეგ). სამრეწვ., სავაჭრო-სატრანსპ. ცენტრი. რკინიგზითა და გზატკეცილებით უკავშირდება ნავსადგურ მასაუას (წითელი ზღვა). საერთაშ. მნიშვნელობის აეროპორტი. ,კვების, საშენ მასალათა, საფეიქრო, ლითონდასამუშ. მრეწველობა. უნ-ტი.

**ასმაში,** მწვერვალი ცენტრ. კავკასიონის სამხრ. განშტოებაზე, მდ. ტვიბერის სათავეში (ენგურის შენაკადი). სიმაღლე 4057 *მ*. კარგად არის გამოხატული თანამედროვე გამყინვარება. აგებულია ზედაპალეოზოურ-ტრიასული გრანიტოიდებით. მისასვლელი გზა ტვიბერისა და მურყვამის მყინვარებიდან (მდ. ენგურის აუზი).

**ასმაში,** მყინვარი ცენტრ. კავკასიონის სამხრ განშტოების აღმ. კალთაზე, მდ. ტვიბერის (ენგურის აუზი) სათავეში. უერთდება ტვიბერის მყინვარს. სიგრძე 5 *კმ*. მყინვარი ძლიერ დანაპრალებულია.

**ასმაში,** უღელტეხილი ცენტრ. კავკასიონის, სამხრ. განშტოებაზე, მდ. მულხრის (ენგურის შენაკადი) აუზში. სიმაღლე 3700 *მ*.აკავშირებს მყინვარ ტვიბერის აუზს და ლეხზირის ხეობას. დაფარულია თოვლითა და მყინვარებით.

**ასმუსი** ვალენტინ ფერდინანდის ძე [18 (30). XII. 1895, კიევი, — 6.VI. 1975, მოსკოვი], საბჭ. ფილოსოფოსი, ფილოს. მეცნ. დოქტორი (1940). 1919 დაამთავრა კიევის უნ-ტის ისტ.-ფილოლ. ფაკ-ტი. იმავე წელს შეუდგა სამეცნ.-პედ. მოღვაწეობას. ა. იყო მოსკ. უნ-ტის პროფესორი (1939-იდან) და სსრკ მეცნ. აკად. ფილოს. ინ-ტის უფროსი მეცნიერი თანამშრომელი (1968-იდან). ა. ავტორია შრომებისა ფილოს. ისტორიაში, ლოგიკის ისტორიასა და თეორიაში, ესთეტიკასა და ლიტერატურათმცოდნეობაში. „ფილოსოფიის ისტორიის“ თანაავტორობისათვის მიენიჭა სახელმწ. პრემია (1943).

**ასნაში,** იხ. სტ-ები *ამქარი, ამქრული წყობილება.*

**ასო,** წერილობითი ნიშანი, გრაფემა, რ-იც ცალკე ან სხვა ნიშნებთან ერთად იხმარება *ფონემის,* მისი ძირითადი ვარიანტის ან მათს თანამიმდევრობათა გადმოსაცემად. დამწერლობის ისეთ სრულყოფილ სისტემებში, როგორიცაა ქართული, თითოეული ა. გადმოსცემს ცალკე ფონემას. ზოგჯერ ერთი ა. ორ ფონემას გადმოსცემს. მაგ., ლათ. x=/ks/, ბერძნ. ψ=/ps/, ან პირიქით, ერთი ფონემის გადმოსაცემად იხმარება რამდენიმე ასო, მაგ., ინგლ. sh=/š/, გერმ. sch=/š/, ფრანგ. eau=/o/, პოლონ. sz=/š/, cr=/č/ და სხვ., ერთი და იგივე ა. ზოგჯერ, იმის მიხედვით, თუ რა გარემოცვაში იხმარება, გამოყენებულია სხვადასხვა ფონემის აღსანიშნავად (მაგ., ინგლ. o იხმარება /ow/, /a/, /ə/, /ɔ/-ს გადმოსაცემად, s გადმოსცემს s-ს და z-ს, რუს. o – o-სა და a-ს, მაგ., дом და домá /damá/ და სხვ.) არის შემთხვევები, როდესაც ა. იხმარება მეზობელი ბგერის ზოგიერთი თვისების აღსანიშნავად. მაგ., რუს. ь მიუთითებს н-ს რბილად გამოთქმაზე სიტყვებში конь, день. ზოგიერთ ენაში რიგ შემთხვევაში ა-ებს დაკარგული აქვს პირვანდელი ფუნქცია და მხოლოდ ტრადიციით არის შენახული ორთოგრაფიაში [მაგ., ფრანგ. e სიტყვაში pomme — /pom/, ინგლ. duke — /dju:k/; და სხვ.].

ზოგიერთ დამწერლობათა სისტემაში, იმის მიხედვით, თუ რა ადგილი უჭირავს ა-ს სიტყვაში, მას აქვს ვარიანტები (ალოგრაფები), ე. ი. ერთი და იგივე ა. სხვადასხვანაირად იწერება; მაგ., ებრ. כ და ך გადმოსცემს ქ-ს, ბერძნ. σ და ς—ს-ს, არაბ. ﻙ, ﻜ, ﻛ — კ-ს და სხვ.


ი. ასლანიშვილი.

**ასო,** მოქმედი ვულკანი კ. კიუსიუზე (იაპონია). სიმაღლე 1592 *მ*. ამოფრქვევათა რაოდენობით ერთ-ერთი პირველია მსოფლიოში (ცნობილია 70 ამოფრქვევა), წარმოადგენს დიდ (2000 *კმ²*) დამრეც ლავურ კონუსს ვრცელი კრატერით, რ-ის შიგნით რამდენიმე ახალგაზრდა ვულკ. კონუსია აღმართული. კრატერში დასახლებული პუნქტები და სას.-სამ. მინდვრებია. ტურიზმის ცნობილი ობიექტი.

**ასოთსაბეჭდი ტელეგრაფის აპარატი,** იხ. *ტელეგრაფის აპარატი.*

**„ასოთხმოცდაცამეტის პროცესი“,** „დ ი დ ი პ რ ო ც ე ს ი“, მეფის რუსეთის ყველაზე დიდი სასამართლო პოლიტ. პროცესი, რ-მაც განიხილა ე. წ. „ხალხში გასვლის“ მონაწილე რევოლუციონერ ნაროდნიკთა საქმე. მიმდინარეობდა პეტერბურგში 1877 წ. 18 ოქტ-იდან 1878 წ. 23 იანვრამდე. ამ საქმესთან დაკავშირებით დაპატიმრებული იყო 4000-მდე კაცი. 97 კაცი პროცესის დაწყებამდე გარდაიცვალა ან შეიშალა. დაპატიმრებულთა შორის იყვნენ ქართვ. ხალხოსნები ლევან აბდუშელიშვილი (გარდაიცვალა პროცესის დაწყებამდე), რაფიელ და ელისაბედ ყაზბეგები, რ-ებსაც ადმ. სასჯელი დაედოთ.


ასმაშის მყინვარი.

მთავარ ბრალდებულებს ს. კოვალიკს, პ. ვოინარალსკის, დ. როგაჩოვს და ი. მიშკინს, აგრეთვე მომავალ „ნაროდნოვოლცებს“ ა. ჟელიაბოვს, ს. პეროვსკაიას და სხვებს ბრალად ედებოდათ სახელმწ. გადატრიალების მიზნით „დანაშაულებრივი საზოგადოების“ შექმნა. პროცესის ცენტრ. მომენტი იყო მიშკინის რევ. სიტყვა, რ-შიც მან სასამართლო ფუჭ კომედიად გამოაცხადა და საროსკიპოს შეადარა. ბრალდებულთა ნაწილს მიესაჯა კატორღა ციმბირში გადასახლებით, ნაწილი, მ. შ. თბილისელი მ. შავერდოვა (შავერდაშვილი) გაამართლეს. ა. პ-მა ძლიერი ბიძგი მისცა რუსეთში განმათ. მოძრაობას. გასამართლებულთა „ანდერძი“, მიშკინის სიტყვა და სასამართლო სხდომების ანგარიშები რევ. აგიტაციის იარაღად იქცა. 1877—78 გამართულ მსგავს პროცესებთან ერთად ა. პ-მა დააჩქარა ნაროდნიკების გადასვლა ანარქიული აპოლიტიზმიდან პოლიტ. ბრძოლაზე.


შ. ასლანიშვილი.

*ლიტ*.: შ ვ ე ლ ი ძ ე ზ., რევოლუციურ-ხალხოსნური მოძრაობა საქართველოში, თბ., 1960; Т р о и ц к и й Н. А., Процесс «193-х», კრ.: Общественное движение в пореформенной России, М., 1965.

**ასომთავრული,** ამა თუ იმ *ასოს* განსაკუთრებული, სატექსტო დაწერილობისაგან განსხვავებული, მოხაზულობა. დასტურდება იმ დამწერლობებში, რ-ებიც ბერძნ. ალფაბეტისაგან წარმოიშვნენ ან მისი გავლენა განიცადეს. ა-თვის დამახასიათებელია გრაფემების თანაბარი ზომა; იწერება ორ ხაზს შორის, რაც თავ-


ასმაშის მწვერვალი.

დაპირველად განპირობებული იყო საწერი მასალის თავისებურებითა და წერის ტექნიკით: ა. წარმოშობილია იმ დროს, როცა წერდნენ ქვაზე, თიხის ფირფიტაზე, ლითონზე და სხვ. საწერ მასალად ჭილისა და ეტრატის გამოყენების შემდეგ ა. ერთხანს განაგრძობდა არსებობას, მოგვიანებით კი დაკარგა თავისი პირვანდელი სახე და მისგან ჩამოყალიბდა *ნუსხური* დაწერილობა, რის შემდეგ ა. მხოლოდ ახ. კარის, მუხლის ან წინადადების თავში იწერებოდა. სწორედ ამ ხანებში უნდა მიეღო მას თავისი სახელწოდება. უძველესი ქართ. ეპიგრაფიკული ძეგლები შესრულებულია ა-ით, რ-საც *მრგლოვანსაც* უწოდებენ. ა-ითაა შესრულებული აგრეთვე ქართ. ხელნაწერი ძეგლები X ს-მდე. X ს-იდან გაბატონდა კუთხოვანი ნუსხური დაწერილობა, სადაც ა-ს ორთოგრ. ფუნქცია აკისრია. ქართ. *მხედრული* დაწერილობა ა-ს არ იცნობს. ზოგიერთი ენის თანამედროვე ორთოგრაფიულ სისტემაში ა-ს სხვადასხვა დანიშნულება აქვს: მაგ., რუსულში ა. იწერება წინადადებისა და საკუთარი სახელის თავში. გერმანულში — წინადადებისა და არსებითი სახელის თავში.

*ლიტ*.: ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ისტორიის მიზანი, წყაროები და მეთოდები წინათ და ეხლა, წგნ. 3, ნაკვ. 1 — ქართული დამწერლობათა-მცოდნეობა ანუ პალეოგრაფია, თბ., 1949.

**ასონანსი** (ფრანგ. assonance — თანხმობა), 1. სალექსო სტრიქონში ერთი და იმავე ხმოვნის გამეორება. ა. აძლიერებს კეთილხმოვანებას, მაგ., მზემ დასავლეთი დ ა ა ი ა რ ა (გ. ტაბიძე); 2. არაზუსტი რითმა, რ-შიც ხმოვნები საერთოა, თანხმოვანთა ერთი ნაწილი კი განსხვავებული. ასონანსურ რითმებს ქმნის: მსგავს თანხმოვანთა მონაცვლეობა (მაგ., კვირტი — ზვირთი), განსხვავებულ თანხმოვანთა მონაცვლეობა (მაგ., გადამხედია— მტერია), თანხმოვნის დაკლება რითმის ბოლოში (მაგ., ვნახეთ — კახეთს), თანხმოვნის დაკლება რითმის შიგნით (მაგ., მოდებს — ისმოდეს), თანხმოვანთა მეტათეზისი (მაგ., წამსვე — სავსე).

**ასორინი** [Azorin, ნამდვ. სახელი და გვარი ხოსე მარტინეს რ უ ი ს ი (Martinez Ruiz)], (11. VI. 1874, მონოვარი, ალიკანტეს პროვ., — 2. III. 1967, მადრიდი), ესპანელი მწერალი და ლიტერატურათმცოდნე, აკადემიკოსი (1924). იყო ლიტ. მიმდინარეობის — „1898 წ. თაობის" წარმომადგენელი. განიცადა ფ. ნიცშეს ფილოსოფიის გავლენა. თავისი შემოქმედების I პერიოდში 1910-მდე ა. არისტოკრატიული ანარქიზმის თვალთახედვით უარყოფდა და აკრიტიკებდა სინამდვილეს; მის თხზულებებში იმპრესიონისტული მანერა ჭარბობდა (ავტობიოგრ. რომანები „ნება", 1902; „ანტონიო ასორინი", 1903; „პატარა ფილოსოფოსის აღსარება", 1904). ცალკე უნდა აღინიშნოს ამავე პერიოდის მოთხრობები ძვ. კასტილიის შესახებ — „კასტილიური სული" (1900), „ხალხი" (1904), „კასტილია" (1912). მეორე პერიოდში, როცა ა. კონსერვატორი გახდა და მწვავე კლასობრივი ბრძოლების დროს, კერძოდ, 1936—39, „ნეიტრალიზმის" გზა აირჩია, მისი შემოქმედებითი კრედო სიურრეალიზმისაკენ გადაიხარა (რომანი „თეთრი ცისფერში", 1929 და სხვ.). ა-ის თეორ. ნაწერებს („დონ-კიხოტის გზა", 1905; „ესპანეთი", 1909; „კლასიკოსები და თანამედროვე მწერლები", 1913; „ესპანეთზე ფიქრის დროს", 1940; „სერვანტისტების ნებართვით", 1948; „1898 წლის თაობა", 1961) იდეალისტური თვალსაზრისი გასდევს, და მაინც მათში თვალსაჩინოა კრიტიკოსის მახვილი თვალი და გემოვნება.

**ასორტიმენტი** (ფრანგ. assortiment — შერჩევა, კომპლექტი), 1) პროდუქციის ა. — ცალკეულ სახეობათა ნაკეთობების შედგენილობა და ურთიერთშეფარდება საწარმოს ან სახალხო მეურნეობის დარგის მიერ წარმოებულ მთელ პროდუქციაში ანდა საქონლის ამა თუ იმ ჯგუფში. პროდუქციის ა. ახასიათებს მის ხარისხიანობას და სორტულობას. სოციალ. საწარმოები ვალდებული არიან შეასრულონ პროდუქციის წარმოებისა და რეალიზაციის გეგმები არა მარტო მოცულობის, არამედ ასორტიმენტის მიხედვითაც; 2) ვაჭრობაში — სხვადასხვა სახეობისა და ხარისხის საქონლის (მაგ., ქსოვილების) ერთობლიობა.

**ასოლიკი,** იხ. *სტეფანოს ტარონეცი.*

**ასოშიეიტიდ პრესს** (Associated Press), აშშ-ის საინფორმაციო სააგენტო. დაარსდა 1848 (ნიუ-იორკი). არის ერთ-ერთი ყველაზე დიდი მონოპოლია, რ-იც *იუნაიტიდ პრესს ინტერნეიშნლთან* ერთად კონტროლს უწევს აშშ-ის მთელ საინფორმაციო საქმიანობას. ჰყავს 100 ათასზე მეტი თანამშრომელი. ა. პ-გან იღებს ინფორმაციას მსოფლიოს მრავალი ქვეყნის სააგენტო.

**ასოციაცია** (ფრანგ. association < ლათ. associo — ვაერთებ, ვაკავშირებ), გაერთიანება, კავშირი, ამხანაგობა. ცალკეულ პირთა ან ორგანიზაციათა გაერთიანება სამეურნეო, პოლიტ., სამეცნ., კულტ. ან სხვა მიზნით.

**ასოციაცია** მ ი კ რ ო ბ თ ა, ბუნებაში ან ლაბორატორიულ პირობებში არსებული სხვადასხვა სახეობის მიკრობთა თანასაზოგადოებები. იხ. სტ. *მიკრობთა ასოციაცია.*

**ასოციაცია** მ ც ე ნ ა რ ე თ ა, მცენარეული საფრის კლასიფიკაციის ძირითადი ერთეული გეობოტანიკასა და ფიტოცენოლოგიაში. აერთიანებს მსგავს მცენარეთა დაჯგუფებებს (ფიტოცენოზებს) სახეობრივი (ფლორისტული) შემადგენლობით, სტრუქტურითა და ცვალებადობის (სეზონური, წლიური, ევოლუციური) ხასიათით. ერთ ა-ში გაერთიანებულ ფიტოცენოზებს აქვთ მსგავსი ეკოტოპური (იხ. *ადგილსამყოფელი*) პირობები, ნივთიერებათა და ენერგიის დაგროვებისა და გარდაქმნის მსგავსი პროცესები; მსგავსია ურთიერთობანი როგორც მცენარეებს, ისე მცენარესა და გარემოს შორის. ა. მჭიდროდაა დაკავშირებული გარემო პირობებთან (ჰავა, ნიადაგი) და აგრეთვე მის ტერიტორიაზე დასახლებულ ცხოველებთან. ახასიათებს მცენარეული მასის გარკვეული პროდუქტიულობა (მარაგი და ნამატი). გარემო პირობებისა და ფლორისტული შემადგენლობის შეცვლით იცვლება ა-ც. მაგ., ფართოფოთლოვანი ტყეების თანამედროვე ევრ. ა., რ-იც არქტომესამეული ტყეებისაგან განვითარდა, შესაძლოა ევოლუციის მანძილზე სხვა ა-ით შეიცვალოს. ა-ს ჩვეულებრივ ადგენენ გაბატონებული მცენარეების მიხედვით. ცალკეული ასოციაციებია, მაგ., აღმ. წიფლის კორომი მთის წივანათი, მკვდარსაფრიანი წიფლნარი, წიფლნარი ტყის ხივაქასრათი და სხვ. ტყეებისა და საძოვრების შეფასებისას მთავარი ყურადღება ექცევა გაბატონებული ა-ის თვისებებს. *მ. სახოკია.*

**ასოციაციონისტური ფსიქოლოგია,** ფსიქოლ. მიმდინარეობები, რ-ებშიაც ფსიქ. ცხოვრების მთავარ ამხსნელ პრინციპს ასოციაციის ცნება წარმოადგენს.

ა. ფ. უპირისპირდებოდა ნიჭთა ფსიქოლოგიას. ა. ფ-ს ინგლისში საფუძველი ჩაუყარეს ჯ. *ლოკმა*, დ. *იუმმა* და სხვ. ა. ფ-ის ფუძემდებელ პრინციპს იდეათა ასოციაცია წარმოადგენს. ტერმინი „იდეათა ასოციაცია" შემოიტანა ჯ. ლოკმა. ამ ცნებაში იგულისხმებოდა პროცესი, რ-ის საფუძველზეც ფსიქ. აღქმები და წარმოდგენები (იდეები) ერთმანეთს უკავშირდებიან და წარმოქმნიან რთულ იდეებს.

ა. ფ-ის იდეალ. მიმდინარეობის წარმომადგენელთა (ბერკლი, იუმი და მათი მიმდევრები) შეხედულებების მიხედვით, ასოციაციები წარმოადგენენ მატერ. სინამდვილისაგან დამოუკიდებელ წმინდა ფსიქ. კავშირებს, რ-თა საფუძველზეც იგება მთელი ფსიქ. ცხოვრება. XVIII—XIX სს-ში ა. ფ-ის იდეალ. მიმდინარეობას ავითარებდნენ ფილოსოფოსები ჯ. *მილი,* ჯ. ს. მილი, ა. ბენი, თ. ციჰენი და სხვ.

ა. ფ-მ დადებითი როლი ითამაშა მეცნ. ფსიქოლ. ნიადაგის შესამზადებლად. ა. ფ-ის მატერიალ. მიმდინარეობის წარმომადგენლები ავითარებენ მოძღვრებას ფსიქ. მოვლენათა შორის კანონზომიერ კავშირთა არსებობისა და მათი ნერვული საფუძვლების შესახებ. ა. ფ-ის მატერიალ. მიმდინარეობამ, რ-იც ცდილობდა ფსიქ. მოვლენათა შესასწავლად მექანისტური ბუნებისმეტყველების პრინციპები გამოეყენებინა, ვერ გადაჭრა ფსიქ. მოვლენათა კანონზომიერი კავშირების პრობლემა. ა. ფ-ის მატერიალ. მოძღვრების თვალსაჩინო წარმომადგენელია დ. ჰარტლი, ჯ. *პრისტლი* და სხვ. ევოლ. თეორიის აღმოცენებასთან დაკავშირებით, ჰ. *სპენსერმა* სცადა გარდაექმნა ა. ფ. ბიოლ. მეცნ. მონაპოვართა საფუძველზე. მატერიალ. და დეტერმინისტული მოძღვრება ასოციაციის შესახებ განავითარეს ი. *სეჩენოვმა* და ი. *პავლოვმა.*

ა. ფ. (სისტემური თვალსაზრისით) ა ს ო ც ი ა ც ი ო ნ ი ზ მ ი ს სინონიმია. ასოციაციონიზმი არის თეორია, რ-იც ემყარება არადაყვანადი ფსიქ. ელემენტების (შეგრძნებები, ელემენტარული გრძნობები) დაშვებას და გულისხმობს, რომ მაღალი და რთული ფსიქ. პროცესები მდგომარეობს ამ ელემენტთა ასოციაციურ შეერთებაში. ექსპერ. ფსიქოლ. (აღმოცენდა XIX ს. II ნახ.) კონკრ. თეორიებში ასოციაციონიზმი სხვადასხვა ფორმით ვლინდება.

ასოციაციონიზმის პრინციპი მთელი რიგი თანამედროვე ფსიქოლ. მიმდინარეობათა კრიტიკის საგანი გახდა, მ. შ. აღსანიშნავია *გეშტალტფსიქოლოგია.*

*ა. ფრანგიშვილი.*

**ასოციაციური აღრიცხვა,** ნებისმიერი ნიშნებით (სიმბოლოებით, ასოებით) შედგენილი ნიშანმწკრივების (სიტყვების) ფიქსირებული წყვილების სასრულო სისტემა და გარდაქმნის შემდეგი წესი: ყოველი ფიქსირებული წყვილის ერთ-ერთი წევრის ნებისმიერი შესვლა ნებისმიერ სიტყვაში შეგვიძლია ჩავანაცვლოთ ამ წყვილის მეორე წევრით. ნიშნების (ასოების) ერთობლიობას, რ-განაც ნიშანმწკრივებს (სიტყვებს) ვადგენთ, ეწოდება მოცემული ა. ა-ის ანბანი. სიტყვად ითვლება აგრეთვე ე. წ. „ცარიელი სიტყვა"— ნიშანმწკრივი, რ-იც არც ერთ ასოს არ შეიცავს. ა. ა. ანბანთა და სიტყვების ფიქსირებული წყვილების სისტემით ცალსახად არის განსაზღვრული, რადგან გარდაქმნის წესი საერთოა ყველა ასეთი სისტემისათვის.

ორ, P და Q, სიტყვას ვუწოდოთ ერთმანეთის ეკვივალენტური მოცემულ ა. ა-ში, თუ არსებობს სიტყვების ისეთი სასრულო მიმდევრობა, რ-ის პირველი წევრია P, ბოლო Q, ხოლო ყოველი ორი მეზობელი წევრი ერთმანეთისაგან მიიღება გარდაქმნის წესით. მაგ., თუ ანბანია a, b, c, ხოლო სიტყვათა ფიქსირებული წყვილები — (ab, bba) და (bb, aa), მაშინ ab და aaa ნიშანმწკრივები ერთმანეთის ეკვივალენტურია, რადგან ab-დან პირველი წყვილის გამოყენებით მივიღებთ bba-ს, ხოლო აქედან მეორე წყვილის გამოყენებით — aaa-ს. სიტყვათა ეკ-

ვივალენტობის მასობრივი პრობლემა შეიძლება დაისვას ყოველი ა. ა-თვის (იხ. *ამოხსნადობა*). შესაძლებელია მოიძებნოს ალგორითმი, რ-ის საშუალებითაც გავარკვევთ, არის თუ არა მოცემული ა. ა-ის ანბანის ნებისმიერი ორი სიტყვა ერთმანეთის ეკვივალენტური. ეს პრობლემა ნებისმიერი ა. ა-თვის (მას იგივეობის პრობლემასაც უწოდებენ ნახევარჯგუფებისათვის) პირველად 1914 ჩამოაყალიბა ნორვ. მათემატიკოსმა თუემ. ე. პოსტმა 1946 და ა. *მარკოვმა* 1947 ერთმანეთისაგან დამოუკიდებლად დაამტკიცეს თუეს პრობლემის ამოუხსნადობა (ააგეს გარკვეული ა. ა. და დაამტკიცეს, რომ მისი ანბანის სიტყვათა ეკვივალენტობის გამომცნობი ალგორითმის არსებობა შეუძლებელია). *მ. ბეჟანიშვილი.*

**ასოციაციური დამხსომებელი მოწყობილობა,** ციფრული გამომთვლელი მანქანის დამხსომებელი მოწყობილობა, რ-შიც საძებნი ინფორმაციის ამოკრება (ჩაწერა) სრულდება არა კონკრ. მისამართით, არამედ ინფორმაციისათვის დამახასიათებელი ნიშნების მოცემული შეხამებით (ასოციაციით). ასეთი ნიშნები შეიძლება იყოს: სიტყვის (რიცხვის) ნაწილი, რ-ითაც შეიძლება მისი დადგენა სხვა სიტყვებს შორის, თვით სიტყვის ზოგიერთი თავისებურება, სიტყვის აბსოლ. სიდიდე და სხვა.

**ასოციაციურობა** მათემატიკაში, რიცხვთა შეკრებისა და გამრავლების მოქმედებათა თვისება, რ-იც გამოისახება $(a+b)+c=a+(b+c)$ და $(ab)c=a(bc)$ იგივეობებით. საზოგადოდ $a \ast b$ ალგებრული მოქმედება ასოციაციურია, თუ $(a \ast b) \ast c=a \ast (b \ast c)$.

**ასპაზია** (ნამდვ. სახელი და გვარი — ელზა როზენბერგი) [4(16). III. 1868, სოფ. დაუკნასი, ზალენიეკის თემი, — 5. XI. 1943, დუბულტი], ლატვიელი მწერალი ქალი. წერდა პიესებს („დაკარგული უფლებები", 1894; „მიუღწეველი მიზანი", 1895; „ვერცხლის საბურველი", 1905 და სხვ.), პუბლიც. სტატიებს, რ-ებშიც გმობდა ბურჟ.-მეშჩანურ მორალს და ქალთა ემანსიპაციას ქადაგებდა. დემოკრ. სულისკვეთებას გამოხატავდა მისი მაღალმხატვრული ლექსების კრებ. „წითელი ყვავილები" (1897). 1905—20 ქმართან პოეტ ი. *რაინისთან* ერთად შვეიცარიაში იყო გახიზნული. ამ პერიოდის ლექსებში (კრ-ები: „მზიანი კუთხე", 1910; „ყვავილების კონა", 1911) იგი მთლიანად განუდგა საზ. თემატიკას. ლატვიაში დაბრუნების (1920) შემდგომ პერიოდში ა-ს შემოქმედება ინდივიდუალიზმითა და მსოფლმხედველობრივი დაბნეულობით იყო აღბეჭდილი.

**ასპარაგინი,** $H_2NOCCH_2CHNH_2COOH$, *ასპარაგინმჟავას* ამიდი, აზოტოვანი ნაერთების ცვლის პროდუქტი მცენარეულ ორგანიზმში. მოლ. მასა 132,12. შედის მრავალი ცილის შედგენილობაში, თავისუფალი სახით კი — მცენარეებისა და ცხოველების ქსოვილებში. აღმოჩენილია სატაცურის (Asparagus) ყლორტებში. დიდი რაოდენობითაა პარკოსანთა ღივებში. ა. აზოტის რეზერვია, უვნებელყოფს ცილების გარდაქმნის პროცესში წარმოქმნილ ამიაკს.

**ასპარაგინმჟავა,** ამინოქარვის მჟავა, $COOHCH_2CHNH_2COOH$, ერთ-ერთი დიკარბონული ამინომჟავა, აქვს სუსტი მჟავე თვისებები. მოლ. მასა 133,10. მონაწილეობს ამინომჟავათა და ზოგი სხვა აზოტოვანი ნაერთის სინთეზში. დიდი რაოდენობითაა ცხოველურ და მცენარეულ ცილებში. ა-ს გლუტამინის მჟავასთან ერთად დიდი მნიშვნელობა აქვს *გადაამინირების* რეაქციებში. ა-ს სინთეზი და გარდაქმნა ორგანიზმში დაკავშირებულია ნახშირწყლების აერობულ გარდაქმნებთან. ა-ს ამინირების პროდუქტია *ასპარაგინი*.

**ასპარეზი** (<სპარს. ასბრიზ—ცხენის სარბიელი), მოქმედების არე; ბრძოლის, სპორტული თუ საერთოდ ყოველგვარი შეჯიბრის ადგილი. „ა." ერქვა მოედანს ფეოდ. თბილისის გარეუბანში, ახლანდ. კომუნარების ბაღისა და მისი შემოგარენის ტერიტორიაზე. ა. XVIII ს-ში ქალაქის ჩრდ. საზღვარი იყო. მოედნის ფართობი დაახლ. 135,6 ათ. $მ^2$-ს შეადგენდა. აქ იმართებოდა სპორტ. თამაშობანი, შეჯიბრებები (ჯირითი, ყაბახი, ბურთაობა) და სამხ. ვარჯიში. მოგვიანებით ა-ს „ყაბახსაც" უწოდებდნენ. 1820-იდან მოედნის ერთ ნაწილში დაიწყო კერძო და სახელმწ. სახლების მშენებლობა; დარჩენილ ნაწილს ალექსანდრეს მოედანი უწოდეს, აქ შემდეგ მეფისნაცვლის ა. ბარიატინსკის ბრძანებით ბაღი გაშენდა.

*ლიტ.*: ბერიძე ვ., მე-18 საუკუნის თბილისი ვახუშტის გეგმის მიხედვით, «ანალები», 1947, [ტ.] 1; Иоселиани П. И., Описание древностей города Тифлиса, Тфл., 1866.

**ასპარეზობა,** ძვ. საქართველოში ცხენოსნობა ზოგადი მნიშვნელობით, საბას განმარტებით „მოასპარეზობაჲ არს მჴედართა მიერ ანძათა ისრისა სრევა, ბურთთა ყვანჭსა ცემა, საგანთა სროლა და ეგევითარნი", მოასპარეზეს კი იგი ა-ში „წურთილს", დახელოვნებულს უწოდებს.

ა-ის სახეებიდან საქართველოში გავრცელებული იყო საკუთრივ ცხენოსნობა (დგენა, *დოღი, მარულა, ცხენნი, ჯირითი, თარჩია*), ბურთაობა (ჩოგანბურთი, გადრი, რადი), საგანთსრევა (*ყაბახი*, აშფაშაგი), ჩალისობა და სხვა შეჯიბრი, რაც ცხენთან, ცხენოსნობასთან იყო დაკავშირებული. ა. ნადირობასთან ერთად ფიზ. აღზრდის მთავარ საშუალებას წარმოადგენდა. თანამედრ. გაგებით ა. ყოველგვარი სპორტ. შეჯიბრებაა.

*გ. მერკვილაძე.*

**ასპარუგი,** ასპავრუკი, ქართლის მეფის პიტიახში (ერისთავი), რ-ის სახელი, გამოსახულება და თანამდებობა ცნობილი გახდა არმაზისხევის ერისთავთა განსასვენებლის პირველი სამარხის გათხრისას (1940). სამარხში აღმოჩენილ ოქროვერცხლის ნივთთა შორის არის ოქროს დიდი ბეჭედ-საბეჭდავი, რ-ის თვალზე ამოკვეთილია მამაკაცის მკერდზედა გამოსახულება; მას გარს ავლია ბერძნული წარწერა Aspaurukis pitiaxs (ასპარუგ პიტიახში). სამარხი II ს. II ნახევრისაა და შესაძლოა, ეს ა. იყოს ძე შარაგასის წარწერაში მოხსენიებული ზევახ (ჯავახ) უფლისა, მამა ზევახ (ჯავახ) მცირისა, სერაფიტის მამისა.


ასპარუგი. ბეჭედ-საბეჭდავზე ამოკვეთილი გასოსახულება. II ს. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმი. თბილისი.

*ლიტ.*: მცხეთა, [ტ.] 1 — არმაზისხევის არქეოლოგიური ძეგლები 1937—1946 წწ. განათხარის მიხედვით, თბ., 1955; ყაუხჩიშვილი ს., არმაზში აღმოჩენილი ბერძნული წარწერები, «საქ. სსრ მეცნ. აკადემიის მოამბე», 1941, ტ. 2, № 1—2; წერეთელი გ., არმაზის ბილინგვა, «ენიმკის მოამბე», 1942, ტ. 13. *ა. აფაქიძე.*

**ასპარუხი,** ისპერიხი (გ. დაახლ. 701), პროტობულგართა ხანი დაახლ. 643—701. აზოვისპირა და ქვემო ვოლგისპირა ძვ. ბულგარების ტომთა კავშირის მეთაურის კუბრატ ხანის ძე. ხაზართა შემოტევებმა აიძულეს ა. გადასულიყო ბულგ. ნაწილითურთ სამხრ. ბესარაბიაში, უფრო გვიან კი ბიზანტიისადმი დაქვემდებარებულ დუნაის მარჯვ. სანაპიროს მიწებზე. ა-მა შემოიერთა დობრუჯა და მისი მომიჯნავე ტერიტორიები, დაიმორჩილა ჩრდ. ბულგარეთში მცხოვრები შვიდი სლავური ტომის კავშირი და შექმნა ბულგ. გაერთიანებული დამოუკიდებელი სახელმწიფო, რ-იც ბიზანტიამ ცნო 681.

**ასპასია** (Aspasia) (გ. დაახლ. ძვ. წ. 470), ცნობილი ბერძენი (მილეტელი) ქალი, განთქმული სილამაზითა და განათლებით. *პერიკლეს* მეორე ცოლი, მეგობარი და მრჩეველი. მის სახლში თავს იყრიდნენ გამოჩენილი მხატვრები, პოეტები, ფილოსოფოსები (ფიდია, ანაქსაგორა, სოკრატე, პლატონი, ქსენოფონტი და სხვ.).

**ასპერგილოზი** (Aspergillosis), ადამიანისა და ფრინველის, იშვიათად სხვა ცხოველის ინფექციური სოკოვანი დაავადება, რ-საც იწვევს ობის სოკო (Aspergillus Mich). ა. აზიანებს ადამიანის კანს, ლორწოვან გარსს, აგრეთვე შინაგან ორგანოებს, უმეტესად ბრონქებსა და ფილტვებს (იხ. *მიკოზი*). ა-ით ავადდება ყველა სახის ფრინველი, განსაკუთრებით მოზარდეული (სიკვდილიანობა 46—90%-ს აღწევს). სოკოს სპორები სასუნთქი გზებით იჭრება ორგანიზმში და იწვევს პათოლ. ცვლილებებს. საინკუბაციო პერიოდი 3—10 დღეა. ძირითადი სიმპტომებია: მოდუნება, ჩასუნთქვისას კისრისა და თავის ზევით აჭიმვა, ჰაერის ყლაპვა, ხშირი ცხვირისცემინება, ნისკარტიდან და ცხვირიდან ლორწოვანი გამონადენი; მსხვ. რქ. საქონელში — მშრალი ხველება, ქოშინი, ხიხინი და სხვ. დიაგნოზს ადგენენ კლინიკური და სხვ. კომპლ. მონაცემების საფუძველზე. მკურნალობა დაუმუშავებელია. პროფილაქტიკა: სანჰიგიენური წესების დაცვა და სრულფასოვანი კვება, საკვების ვეტსანიტ. კონტროლი, დეზინფექციის ჩატარება.

ფუტკრის ა. სოკოვანი დაავადებაა, რ-საც იწვევს სოკო Aspergillus flavus, A. niger. ა-ით დაავადებული ფუტკარი სწრაფად იღუპება. მკვდარი ფუტკარი, მატლი და ჭუპრი ხმება, გადაიქცევა დანაოჭებულ კოშტად და 1—2 დღის შემდეგ ღებულობს მომწვანო-მოყვითალო ან შავ ფერს. ა-ის განვითარებას ხელს უწყობს გრილი ან ტენიანი ამინდი. პროფილაქტიკა: სკების დადგმა მშრალ, მზით განათებულ ადგილებში, დეზინფექციის დროული ჩატარება. დაავადებული ფუტკრის გამოკვება 17—19% წყლის შემცველობის თაფლით ან შაქრის სიროფით.

**ასპერგილოტოქსიკოზი,** ცხოველის მოწამვლა ისეთი საკვებით, რ-საც Aspergillus Mich-ის გვარის სოკო აქვს გაჩენილი. იწვევს კუჭ-ნაწლავის ტრაქტის ანთებას და ცენტრ. ნერვული სისტემის დაზიანებას. ა-ით ავადდება ფრინველი, ცხენი, ღორი, ცხვარი. ა-ით მოწამვლის წყაროა ყველა სახის საკვები: ჩალა, მარცვალი, ზოგჯერ კომბინირებული საკვები. ღორებში ა-ის დამახასიათებელი ნიშნებია: ბარბაცით სიარული, კრუნჩხვა, დამბლა; ფრინველებში: ბიბილოს გალურჯება, ფაღარათი. დაავადება 2—5 დღეს გრძელდება და დაავადებულთა 80—100% იღუპება. მკურნალობა: კუჭის ამორეცხვა სოდიანი წყლით, ლორწოვანი ნახარშის მიცემა, დიეტა. პროფილაქტიკა: საკვების მკაცრი ვეტ.-სანიტ. კონტროლი, ავადმყოფი ცხოველის იზოლირება, სოკოიანი საკვების ამოღება ულუფიდან.



ასპერგილუსის აგებულების სქემა: 1. კონიდიოსპორები; 2. სტერიგმები; 3. კონიდიოფორი (კონიდიათმტარი).

**ასპერგილუსი** (Aspergillus), ობის სოკოების გვარი *ჩანთიანი სოკოების* კლასისა. მრავლდებიან *კონიდიუმებით* — უსქესო გამრავლების დროს წარმოქმნილი სპორებით. ბინადრობენ ნიადაგში, საკვებ პროდუქტებზე და აფუჭებენ მათ. ზოგი სახეობა (A. glaucus, A fumigatus) იწვევს ადამიანისა და ცხოველის *მიკოზს*, ზოგს (A. niger) იყენებენ ლიმონის მჟავასა და ყველის წარმოებაში, ხოლო ზოგი სახეობა (A. fumigatus) წარმოქმნის *ანტიბიოტიკებს*, რ-ებსაც ეფექტურად იყენებენ ფუტკრის ნოზემატოზისა და ამებური დიზენტერიის (იხ. *ამებიაზი*) დროს.

**ასპერმია** (ბერძნ. a — უარყ. ნაწ., sperma — თესლი), სათესლე სითხეში სპერმატოზოიდებისა და სათესლე მილაკების უჯრედოვანი ელემენტების უქონლობა. ა-ის მიზეზია თესლის გამომტანი გზების დახშობა, რასაც იწვევს სათესლის დანამატების ანთება (*ეპიდიდიმიტი*), თესლის გამომტანი სადინარების ტრავმა, სათესლე გზების თანდაყოლილი მანკები და სხვ. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: ა-ის გამომწვევი მიზეზის თავიდან აცილება; ქსოვილოვანი, ფიზიო- და ჰორმონოთერაპია, ზოგადგამაჯანსაღებელი საშუალებანი. თუ კონსერვატული მკურნალობა უშედეგო აღმოჩნდა, მიმართავენ აღდგენით ოპერაციას. ა. მამაკაცთა უნაყოფობის ერთ-ერთი მიზეზია.


ასპიდისტრა.

**ასპერნის ბრძოლა,** ბრძოლა ნაპოლეონ I-ისა და ავსტრ. ერცჰერცოგ კარლის ჯარებს შორის 1809 წ. 21—22 მაისს. სოფ. ასპერნთან (მდ. დუნაის მარცხ. ნაპირი, ვენის აღმ. 8 *კმ*. იხ. *ავსტრია-საფრანგეთის ომი 1809*), 13 მაისს ფრანგებმა ვენა დაიკავეს. ავსტრიელებმა დაიხიეს და გამაგრდნენ დუნაის მარცხ. ნაპირზე. 21 მაისს ღამით საფრ. ჯარებმა (40 ათ. ჯარისკაცი, 50 ქვემეხი) გადალახეს დუნაი და დაიკავეს. სოფლები ასპერნი და ესლინგი. 21 მაისს ავსტრიელებმა (80 ათასი ჯარისკაცი, 288 ქვემეხი) შეუტიეს ფრანგებს, გაათავისუფლეს ასპერნის ნაწილი და გარს შემოერტყნენ ესლინგს. 22 მაისს ნაპოლეონმა მარცხ. ნაპირზე ახ. ძალებს მოუყარა თავი (70 ათ. ჯარისკაცი, 114 ქვემეხი) და შეუტია ავსტრიელებს (105 ათ. ჯარისკაცი, 288 ქვემეხი), მაგრამ უკუგდებულ იქნა. დამარცხებამ აიძულა ნაპოლეონი დუნაის გადასალახავად უკეთ მომზადებულიყო.

**ასპექტი** (ლათ. aspectus — შეხედულება), თვალსაზრისი, რ-ითაც განიხილება ესა თუ ის საგანი, მოვლენა, ცნება; პერსპექტივა, რ-შიც წარმოგვიდგება მოვლენა ან საგანი, მისი შესწავლისას. მაგ., ფილოს. ა., ეკონ. ა. და ა. შ.

**ასპექტი** ბ ი ო ლ ო გ ი ა შ ი, მცენარეთა თანასაზოგადოების (*ფიტოცენოზის*) ელფერი, რ-იც წლის მანძილზე მცენარეთა განვითარების სეზონური ფაზების მიხედვით იცვლება. ა. ზოგჯერ წლიდან წლამდე უცვლელი თანამიმდევრობით მეორდება. მაგ., ადრე გაზაფხულზე, როცა ხეები ჯერ კიდევ შიშველია, ფოთლოვან ტყეს ელფერს აძლევს კაშკაშა მწვანე და ზოგჯერ ფერადყვავილებიანი ბალახოვანი მცენარეულობა. ზაფხულში კი, როცა ხეები შეიფოთლება და ჩრდილავს ნიადაგს, ბალახოვან საფარში მცენარეების სიჭრელე მცირდება, ზოგიერთი გაზაფხულის მცენარე ამთავრებს ვეგეტაციას; ამის შესაბამისად თანასაზოგადოების ელფერიც იცვლება, ერთფეროვანი ხდება. რაც უფრო მრავალსახეობიანია ფიტოცენოზი, მით უფრო მრავალფეროვანია მისი ა. ა-ის ცვლა ყველაზე მკაფიოდ გამოსახულია მდელოს, განსაკუთრებით კი სტეპის ბალახოვან საფარში; შედარებით მცირეა მარადმწვანე ტროპ. ტყეებში და ყველაზე მცირე კი—ზომიერი ჰავის ნაძვნარებში. ა-ს ჩვეულებრივ ადგენენ გაბატონებული სახეობების შეფერილობით, მაგ., ცხვირისატეხელას ა. მოოქროსფერო-ყვითელია, კესანესი — ცისფერი, ისლის გამხმარი ფოთლებისა — მურა და სხვ.

**ასპექტი** გ რ ა მ ა ტ ი კ ა შ ი, გრამატიკული კატეგორია, რ-იც ზმნით გამოხატული მოქმედების მიმდინარეობას წარმოგვიდგენს როგორც დასრულებულს, ზღვარდადებულს, მომენტობრივს (ს რ უ ლ ი ა.) ან როგორც დაუსრულებელს, ზღვარდაუდებელს, განგრძობითს (უ ს რ უ ლ ი ა.). ა. ფართოდ გავრცელებული გრამატ. კატეგორიაა და სხვადასხვა ენათა ზმნის სისტემაში სხვადასხვაგვარად გამოიხატება; მაგ., ძვ. ბერძნ. ენაში ა-ის მხრივ ერთმანეთს უპირისპირდება პრეზენსი, *აორისტი* და იმპერფექტი. ასეთივე ვითარება იყო ძვ. ქართულშიც: I სერიის ფორმები უსრულ ა-ს გადმოსცემდა (აღაშენებს), II სერიისა—სრულს (აღაშენა). თანამედროვე ქართულში სრული და უსრული ა. გარჩეულია ზმნისწინის მეშვეობით: „აშენებს“, „აშენა“ — უსრული ა., „ააშენებს“, „ააშენა“ — სრული ა. ზმნაში ზოგჯერ გამოხატულია სხვადასხვა ასპექტური ნიუანსი, რ-საც მოქმედების სახე ეწოდება.

*ლიტ.*: შ ა ნ ი ძ ე ა., ქართული ენის გრამატიკის საფუძვლები, [ტ.] 1, თბ., 1973; ჭ უ მ ბ უ რ ი ძ ე ზ., ასპექტისა და მოქმედების სახის მიმართებისათვის ქართულში, კრ.: ორიონი, თბ., 1967.

**ასპიდისტრა** (Aspidistra), მრავალწლოვანი ბალახოვანი მცენარის გვარი შროშანისებრთა ოჯახისა. მცენარე უღეროა, აქვს მარადმწვანე ტყავისებრი ძირის ფოთლები, მოკლეყუნწიანი წვრილი ყვავილები. სამხრ. და აღმ. აზიისა და იაპ. მთებში გავრცელებულია ა-ის 6—8 სახეობა. სსრკ-ში A. lurida (A. elatior) კულტივირებულია ორანჟერეებსა და ოთახის პირობებში და „მეგობრული ოჯახი“ ჰქვია. ა. ჩრდილის ამტანი მცენარეა.

**ასპიდური ფიქალი,** დანალექი ქანი. გარდამავალია გამკვრივებულ თიხებსა (არგილიტები) და მეტამორფულ ქანებს შორის. მუქი ნაცრისფერი, მოშავო ფერი აქვს. ადვილად იპობა თხელ ფირფიტებად. მეტამორფიზმის შედეგად ნაწილობრივ გადაკრისტალებულია. კავკასიონის მნიშვნელოვანი ნაწილი იურული ასაკის ამ ფიქლებითაა აგებული. ა. ფ-ს იყენებენ შენობათა გადასახურავად, ამზადებენ ასპიდის დაფებს, საქართველოში დეკორ. ქვადაც ხმარობენ. ა. ფ-ის საბადოებია გერმანიაში, უკრაინაში და სხვ. საქართველოში — კახეთში (საბუის საბადო).

ასპინძის რაიონი




**ასპინძა,** დაბა (1961-იდან), რაიონული და სადაბო საბჭოს ცენტრი. მდებარეობს ახალციხის ქვაბულის აღმ. ნაწილში, მდ. მტკვრის მარჯვ. ნაპირზე, მდ. ოთის შესართავთან. ზ. დ. 1090 *მ*, ახალციხიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 34 *კმ*, თბილისიდან 248 *კმ*. ადგილ. მნიშვნელობის ბალნეოლ. კურორტი. ა-ში მთის სტეპის ჰავაა. იცის ცივი, მცირეთოვლიანი ზამთარი და ხანგრძლივი, თბილი ზაფხული. იანვ. საშ. ტემპ-რა — 2,2°C, აგვ. 20,3°C, საშ. წლ. ტემპ-რა 9,4°C, აბსოლ. მინ.—29°C, აბსოლ. მაქს. 39°C. სამკურნ. ფაქტორი: მცირე მინერალიზაციის (0,9 *გ/ლ*) გოგირდწყალბადიანი, ქლორიდულ-ნატრიუმ-კალციუმიანი თერმული (42°C) წყალი (დებიტი 0,5 მლნ. *ლ/დღ-ღ*), იყენებენ აბაზანებისათვის. სამედ. ჩვენება: საყრდენ-სამოძრაო ორგანოთა, პერიფერიული ნერვული სისტემისა და გინეკოლ. დაავადებანი (ქრონ. სტადიაში). არის სააბაზანო, პანსიონატი. სეზონი — 15 მაისიდან 15 ოქტომბრამდეა. ა-შია ა. წულუკიძის სახ. კოლ-ბა (მეცხოველეობა, მეხილეობა, მემინდვრეობა), სამკერვალო და საკონდიტრო ფ-კები, საყოფაცხოვრებო მომსახურების კომბინატი, საშ. სკოლა, კულტ-სახლი, 2 ბ-კა, საბავშვო ბაღი, მუს. და სპორტ. სკოლები, მხარეთმცოდნეობის მუზეუმი, პიონერთა სახლი, საავადმყოფო, აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა, X—XII სს. ხუროთმოძღვრების ძეგლები. საავტ. გზით დაკავშირებულია ახალციხესა და ახალქალაქთან. ა-ზე გადის ტურისტული მარშრუტი ბორჯომ—ახალციხე—ვარძია.

სახელი „ასპინძა“ სპარსულიდან შემოვიდა ქართულში, აღნიშნავდა დიდ გზებზე მდებარე სასტუმროს, დასასვენებელ სადგურს. ა. ძვ. ქართ. წყაროებში IX ს-იდან იხსენიება. XVI ს. ბოლოს დაიპყრეს თურქებმა. 1625 გიორგი სააკაძემ ა-თან დაამარცხა ყიზილბაშთა ლაშქარი. 1770 ქართვ. ჯარმა ერეკლე II-ის სარდლობით სძლია თურქ-ლეკთა შეერთებულ ლაშქარს (იხ. *ასპინძის ბრძოლა*). 1829, ადრიანოპოლის საზავო ხელშეკრულების თანახმად, ა. ისტ. სამცხე-საათაბაგოს სხვა ტერიტორიებთან ერთად რუს. იმპერიის შემადგენლობაში შევიდა.

**ასპინძის ბრძოლა 1770,** ქართველთა ბრძოლა ოსმალეთის ლაშქართან ერეკლე II-ის სარდლობით რუსეთ-ოსმალეთის ომის (1768—74) დროს. საქართველოში შემოსულ რუსთა საექსპედიციო რაზმს, რ-საც ამიერკავკ. ფრონტზე ოსმალთა ძალების ნაწილი უნდა მიეზიდა, ერეკლე II-მ შესთავაზა რუს-ქართველთა ერთობლივი ძალით ახალციხეზე გალაშქრება. მისი მიზანი იყო მესხეთის განთავისუფლება ოსმალთა ბატონობისაგან. 1770 მარტში სურამში რუსებისა და ქართველთა ჯარები შეერთდნენ. რუსთა სამხ. რაზმს (1200 კაცი) გენ. გ. *ტოტლებენი* მეთაურობდა, ქართ. ლაშქარს (დაახლ. 7 ათ. კაცი) — ერეკლე II. 24 მარტს შეერთებული მხედრობა ბორჯომის ხეობით ახალციხისაკენ დაიძრა და 14 აპრ. აიღო სადგერის ციხე, 17 აპრ. კი ალყა შემოარტყა აწყურის ციხეს. აქ ერეკლე II-მ უშუალოდ ახალციხეზე გალაშქრება მოითხოვა, რადგან აწყურის ძნელად მისადგომი ციხის მცირერიცხოვანი გარნიზონის წინააღმდეგ ბრძოლა დროისა და ძალის დაკარგვად მიაჩნდა, ხოლო ციხის ღრმა ზურგში მოტოვება, მისი აზრით, თავისთავად გადაწყვეტდა აწყურის საკითხს. ტოტლებენი შეუძლებლად თვლიდა გამაგრებული ციხის ზურგში მოტოვებას და ამიტომ საიერიშო ღონისძიებათა მომზადებას შეუდგა, მაგრამ ციხის გარემოცვისა და ბრძოლის მისეული გეგმა არასწორი იყო. ამით ისარგებლა ახალციხის ფაშამ და 18 აპრ. აწყურის ციხეში 2000-კაციანი

დამხმარე რაზმი შეგზავნა. 19 აპრ. ტოტლებენი თავისი რაზმითურთ მოულოდნელად უკან გაბრუნდა. მტერმა დრო იხელთა, ციხიდან გამოიჭრა და თავს დაესხა ქართველებს. ერეკლე II-მ სწრაფი კონტრშეტევით უკუაგდო მტერი და ასპინძისაკენ დაიძრა. ქართველთათვის გზა რომ გადაეჭრა, ახალციხის ფაშამ 1500 მეომარი გამოიყვანა ახალქალაქისა და ხერთვისის ციხეებიდან, მაგრამ ერეკლემ ეს რაზმი დაამარცხა და უკუაქცია. მალე ასპინძასთან მტრის ძირითადი ძალები გამოჩნდა. ოსმალ-ლეკთა 8-ათასიანი კორპუსის დიდ ნაწილს ერეკლემ მტკვარზე გადმოსვლის საშუალება მისცა, ღამით კი აღაბაბა ერისთავს, სვიმონ მუხრანბატონსა და ხუდია ბორჩალოელს მალულად გადაახერხინა ხიდის თავხეები („ისრები“). ამით მტერს უკანდასახევი გზა მოეჭრა. 20 აპრ. ქართველები მტრის პირისპირ საბრძოლო წყობით განლაგდნენ: მარჯვენა ფლანგს დავით *ორბელიანი* სარდლობდა, მარცხენას — გიორგი ბატონიშვილი (შემდეგში — გიორგი XII), ცენტრს — ერეკლე II, რ-იც საერთო ხელმძღვანელობასაც ახორციელებდა.

ბრძოლა ქართველთა შეტევით დაიწყო. მტერმა ვერ გაუძლო დარტყმას და უწესრიგოდ იწყო უკანდახევა ხიდისაკენ. თავხეებგადახერხილი ხიდი ჩაინგრა და ასობით ოსმალ-ლეკი თან ჩაიტანა ადიდებულ მტკვარში. მტერმა ბრძოლის ველზე 4 ათასი მოკლული დატოვა. დაღუპულთა შორის იყვნენ ოსმალთა კორპუსის მთავარსარდალი, რამდენიმე ცნობილი ფაშა და ბეგი. ერეკლემ ორთაბრძოლაში მოკლა ლეკთა ბელადი მალაჩილა (კოხტაბელადი). ქართველებმა ხელთ იგდეს ტყვეები, დროშები, ცხენები და დიდძალი იარაღი.

*ლიტ*.: მ ა ჭ ა რ ა ძ ე ვ., ასპინძის ბრძოლა, თბ., 1957; ქ ი ქ ო ძ ე გ., ერეკლე მეორე, თბ., 1958. *ნ. ასათიანი.*

**ასპინძის რაიონი,** ადმ.-ტერიტ. რაიონი სამხრ. საქართველოში. 1917-მდე ახლანდ. ა. რ. შედიოდა ტფილისის გუბ. ახალციხის მაზრაში ტოლოშის რ-ნის სახელწოდებით. 1921 ადმ.-ტერ. დაყოფით, აღმ. საქართვ. ახალციხის მაზრაშია ისევ ტოლოშის რ-ნის სახელწოდებით. 1930 ადმ.-ტერ. დაყოფით, ახალციხის მაზრიდან ტოლოშის რ-ნი ცალკე რაიონად გამოიყო. 1933 წ. 27 ოქტომბრიდან ტოლოშის რ-ნს დღევანდელ საზღვრებში ასპინძის რ-ნი ეწოდა. ა. რ-ის სამხრ. საზღვარი ემთხვევა სსრკ—თურქ. სახელმწ. საზღვარს. დას-ით ემიჯნება ახალციხის, ჩრდ-ით — ბორჯომის, აღმ-ით ახალქალაქის რ-ნები. ფართ. 822,4 კმ$^2$. რაიცენტრი — დაბა ასპინძა. ა. რ-ში შედის 1 სადაბო (ასპინძა) და 9 სასოფლო საბჭო (აწყვიტა, დამალა, იდუმალა, ნაქალაქევი, ორგორა, რუსთავი, ტოლოში, ძველი, ხიზაბავრა), 1 დაბა, 20 სოფელი.

**ბუნება.** რ ე ლ ი ე ფ ი. ა. რ-ის ტერიტ. აგებულია უმთავრესად ზედაპლიოცენური ანდეზიტ-ბაზალტური და დაციტური ლავებით, აგრეთვე მიოპლიოცენური დოლერიტებით, ბაზალტებით, ანდეზიტებით, ტუფებით, კონგლომერატებით და ტუფქვიშაქვებით. მტკვრის ხეობაში გავრცელებულია ზედაეოცენური თიხები, ქვიშაქვები, მერგელები, კონგლომერატები. რ-ნის ჩრდ. ნაწილი აგებულია შუაეოცენური ანდეზიტური ტუფბრექჩიებით, ტუფქვიშაქვებით, ტუფკონგლომერატებით, იშვიათად მერგელებითა და ქვიშაქვებით. მეოთხეული ნალექები წარმოდგენილია ალუვიონითა და დელუვიონით. სასარგებლო წიაღისეულიდან აღსანიშნავია ბაზალტი, მარმარილო, თიხა, მინერ. წყლები — ასპინძისა (რ-ის ბაზაზე ადგილ. მნიშვნელობის კურორტია მოწყობილი), ნაქალაქევისა (შენდება წყლის ჩამოსასხმელი ქ-ნა). რელიეფი ძლიერ დანაწევრებულია. რ-ნი მოიცავს ახალციხის მთათაშუა ქვაბულის აღმ. მონაკვეთს, რ-ის სამხრ. ნაწილში ერუშეთის ქედის ჩრდ.-აღმ. და აღმ. კალთებია, ხოლო ჩრდ-ით თრიალეთის ქედის ციცაბო სამხრ. კალთა, სადაც ღრმად ჩაჭრილ ხეობებს შორის კარგადაა გამოკვეთილი წყალგამყოფი ქედები (ოშორის, ველისქედის და სხვ.). აღმ-ით რ-ნს ახალქალაქის პლატო აკრავს. სოფ. ხერთვისის სამხრ-ით ვრცელდება მდ. მტკვრის ღრმა, კანიონისებრი ხეობა. რ-ნში დღემდე შემორჩენილია ძველი, მრავალსაფეხურიანი ხელოვნური ტერასები (სოფლებში ხიზაბავრაში, ტოლოშში, საროსა და სხვ.), რ-ებზეც ძირითადად ხეხილის ბაღებია გაშენებული.

ჰ ა ვ ა. რ-ნის დაბალ ზონაში მთიანეთის სტეპის ჰავაა. იცის ცივი, მცირეთოვლიანი ზამთარი და ხანგრძლივი თბილი ზაფხული. საშ. წლ. ტემპ-რა 9,4°C, იანვრის საშ. ტემპ-რა — 2,2°C, აგვისტოსი 20,3°C. აბსოლ. მინ. —29°C, აბსოლ. მაქს. 39°C. უფრო ზევით ასევე მთიანეთის სტეპის ჰავაა, მაგრამ იცის ხანგრძლივი გრილი ზაფხული. თრიალეთის ქედის კალთებზე გაბატონებულია ზღვის ნოტიოდან ზომიერ ნოტიო კონტინენტურზე გარდამავალი ჰავა. ზამთარი ცივია და თოვლიანი, ზაფხული — ხანგრძლივი. 1250 მ-მდე სიმაღლის ზონაში ნალექები 500—582 მმ წელიწადში, უფრო ზევით მეტი ნალექი მოდის.

შ ი გ ა წ ყ ლ ე ბ ი. რ-ნის მთავარი მდინარეა მტკვარი. შენაკადებია: ფარავანი, ოშორა, ოთა, ძენწობი, ხევისწყალი და სხვ., რ-ებიც თოვლის, წვიმისა და მიწისქვეშა წყლით საზრდოობენ. მტკვრის მარჯვ. ნაპირზე, თმოგვსა და ხერთვისს შორის, მდებარეობს წუნდის ტბა, რ-ის ფართ. 0,034 კმ$^2$, უდიდესი სიღრმე 13 მ.

ნ ი ა დ ა გ ე ბ ი. დაბალ ზონაში უმთავრესად საშ. და დიდი სისქის თიხნარი ტყის ტიპური ყავისფერი ნიადაგებია გავრცელებული. ერუშეთის ქედის კალთაზე ვულკ. ქანების გამოფიტვის ქერქზე დიდი ფართობი უჭირავს საშ. სისქის ხირხატიან მთის შავმიწებს. ამავე ქედზეა განვითარებული მძიმე თიხნარი და თიხიანი შავმიწისებრი მთა-მდელოს ნიადაგები. როგორც ერუშეთის, ისე თრიალეთის ქედის კალთებზე, ტყის ზონის ფარგლებში გავრცელებულია ტყის ტიპური, ღია და გაეწრებული ყომრალი ნიადაგები. ბევრგანაა ძლიერ გადარეცხილი ნიადაგები და გაშიშვლებული ქანები.

მ ც ე ნ ა რ ე უ ლ ი ს ა ფ ა რ ი. ა. რ-ის მთის ტყის ქვედა ზონაში მუხისა და რცხილის ტყეებია, რ-თაც ზემოთ მთის ფიჭვნარი ცვლის. მთის ტყის ზედა ნაწილში წიფლის ტყეებია. თრიალეთის ქედის სამხრ. კალთაზე არის წიფლნარ-მუქწიწვიანი ტყეებიც, მტკვრის გაყოლებით, ხეობის დაბალ ზონაში, გავრცელებულია სტეპის ბალახეულობა და კლდეთა ქსეროფიტები. ქსეროფიტული მცენარეულობა მეორეული წარმოშობისაა და ტყეების გაჩეხის შედეგადაა განვითარებული. ტყის ზონის ზემოთ სუბალპ. და ალპ. მდელოებია, რ-ებიც სათიბ-საძოვრებადაა გამოყენებული.

ც ხ ო ვ ე ლ თ ა ს ა მ ყ ა რ ო. რ-ნში გავრცელებულია მელა, მაჩვი, კვერნა, დედოფალა, ბრუცა, წყლის მემინდვრია, ტყის თაგვი, ბუჩქნარის მემინდვრია. ზოგ ადგილებში ბინადრობს კაკაბი. მრავალგანაა მწყერი, გარეული მტრედი, გვრიტი, ყვავი. მაღალ მთებში ცხოვრობს კავკ. როჭო. ზოგან გვხვდება გველხოკერა, ხვლიკი, გველი, გომბეშო, ტბის ბაყაყი. მდინარეებსა და ტბებში იცის კალმახი, ხრამული, მურწა, წვერა, ქაშაპი, ტობი და სხვ.

ძ ი რ ი თ ა დ ი ლ ა ნ დ შ ა ფ ტ ე ბ ი: 1. ქვაბულის ტერასული ძირი მთის სტეპური და ნარეკლიანი მცენარეულობით და რუხი ყავისფერი ნიადაგებით; 2. საშ. მთის ტყის ყომრალ ნიადაგებზე მუხნარ-რცხილნარია; 3. საშ. მთის ტყის ყომრალ ნიადაგებზე — წიფლნარი; 4. საშ. მთის ტყის გაეწრებულ ყომრალ ნიადაგებზე— წიწვოვან-ფოთლოვანი (ფიჭვნარ-წიფლნარ-მუქწიწვიანი) ტყის ლანდშაფტი; 5. საშ. მთის გაეწრებულ ყომრალ ნიადაგებზე ხარობს ფიჭვნარი; 6. მთა-მდელოს შავმიწისებრი და მთის შავმიწა ნიადაგიანი სუბალპ. მდელოები; 7. მთა-მდელოს ნიადაგებიანი ალპ. მდელოები.

**სახალხო მეურნეობა.** ს ო ფ ლ ი ს მ ე უ რ ნ ე ო ბ ი ს ძირითადი დარგებია სახორცე-სარძევე მეცხოველეობა, მეხილეობა, მიწათმოქმედება. რ-ნში 19 კოლ-ბაა (1974). 4908 ჰა (5,9%) სახნავი მიწაა, 21809 ჰა (26,5%) სათიბ-საძოვარი, 1450 ჰა (2,6%) ტყე-ბუჩქნარი, 838 ჰა-ზეა (1%) მრავალწლიანი ნარგავები. სათეს ფართობს მეურნ. ყველა კატეგორიაში 4626 ჰა უკავია, აქედან მარცვლეულს 3284 ჰა, საკვებ კულტურებს 1034 ჰა, კარტოფილს 213 ჰა, ბოსტნეულს 94 ჰა (1973). რ-ნში იყო მსხვ. რქ. საქონელი 15251 სული, ცხვარი და თხა 51046, ღორი 1429, ცხენი 338. შემოსავლის მნიშვნელოვან ნაწილს მეცხვარეობა და მსხვ. რქ. საქონელი იძლევა. პერსპექტიულია მეხილეობა. კოლ-ბათა საერთო ფულადი შემოსავალი 2212 ათ. მან. შეადგენს (1973).



მ რ ე წ ვ ე ლ ო ბ ა სუსტადაა განვითარებული და უმთავრესად ადგილ. მნიშვნელობისაა. მუშაობს სამი ხე-ტყის სახერხი ქ-ნა.

ტ რ ა ნ ს პ ო რ ტ ი დ ა კ ა ვ შ ი რ გ ა ბ მ უ ლ ო ბ ა. ა. რ-ზე გადის საერთო სახელმწ. (42 კმ) და რესპ. (16 კმ) მნიშვნელობის გზები, რ-ებითაც ასპინძა მეზობელ რ-ნებთანაა დაკავშირებული. ადგილ. მნიშვნელობის გზების სიგრძე 153 კმ. რაიცენტრს სატელეფონო კავშირი აქვს ყველა სოფსაბჭოსა და კოლ-ბასთან.

**კულტურა და ჯანმრთელობის დაცვა.** 1974 რ-ნში იყო 22 ზოგადსაგანმან. სკოლა (3555 მოსწავლე, 367 მასწავლებელი), 2 სოფ. მუშაახალგაზრდობის საშ. სკოლა, მუს. და სპორტ. სკოლები, 15 საბავშვო ბაგა-ბაღი, 32 ბ-კა, კულტ. სახლი, 26 კლუბი (კინოდანადგარით), მხარეთმცოდნეობის მუზეუმი. ასპინძაში გამოდის რ-ნული გაზეთი „ასპინძა“. რ-ნი ელექტრი- და რადიოფიცირებულია. რ-ნში 4 საავადმყოფო (110 საწოლი) და 6 ამბულ.-პოლიკლინიკაა, რ-თაც ემსახურება 133 მედმუშაკი, მ. შ. 17 ექიმი (1973). არის ადგილ. მნიშვნელობის ბალნეოლ. კურორტი ასპინძაში, ტურისტული ბაზა — „ვარძია“.

შემორჩენილია ქართ. კულტ. მრავალი ძეგლი. განსაკუთრებით აღსანიშნავია *ვარძია, ვანის ქვაბები, თმოგვი, ხერთვისი*. გარდა ამისა VIII—XV სს. მრავალი ეკლესია, ციხე, გამოქვაბული და სხვა ნაგებობაა ასპინძის, ნაქალაქევის, რუსთავის, საროს მიდამოებში. *ნ. დევიძე. დ. უკლება.*

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი I-II, გვ. 561.

**ასპირანტი** (ლათ. aspirans — რაიმესკენ სწრაფვა, ლტოლვა), პირი, რ-იც ემზადება უმაღლეს სასწავლებელში ან სამეცნ.-კვლ. დაწესებულებაში პედ. თუ სამეცნ. მუშაობისათვის, დისერტაციის დაცვისათვის მეცნ. კანდ. ხარისხის მოსაპოვებლად. იხ. აგრეთვე *ასპირანტურა*.

**ასპირანტურა,** უმაღლესი სასწავლებლებისა და სამეცნ.-კვლ. დაწესებულებებისათვის სამეცნ. და სამეცნ.-პედ. კადრების მომზადების ძირითადი ფორმა. სსრკ-ში ა-ში შესვლის პირობები გათვალისწინებულია სსრკ უმაღლესი და საშ.

სპეც. განათლების სამინისტროს სპეც. დებულებაში.

ა. გახსნილია საქ. სსრ 12 უმაღლეს სასწავლებელსა და 67 სამეცნ. კვლ. დაწესებულებაში (1974 დეკემბრისთვის ირიცხებოდა 1221 ასპირანტი). 1974 საქ. სსრ-ში ა. დაამთავრა 385 ასპირანტმა.

**ასპირატი** (ლათ. aspiratio — სუნთქვა, ფშვინვა), ფშვინვიერი თანხმოვანი ბგერა, მაგ., ქართ. ფ, თ, ქ, ჩ, ც.

**ასპირატორი** (ლათ. aspiro — ჩავისუნთქავ, ამოვისუნთქავ), 1. მ ე დ ი ც ი ნ ა შ ი, ჭრილობიდან და სხეულის ღრუებიდან სითხის გამოსაწოვი აპარატი. იყენებენ აგრეთვე რბილი სიმსივნეების (მაგ., ტვინის სიმსივნის), აბორტის დროს სანაყოფე კვერცხისა და სხვ. ამოსასრუტად. ა. მუშაობს უმთავრესად ელექტროვაკუუმური ტუმბოს პრინციპით. მას ურთავენ ზოგიერთ ქირურგ. ინსტრუმენტს — შპადელს, რეტრაქტორს, საპუნქციო ნემსს და სხვ.

2. ტ ე ქ ნ ი კ ა შ ი, მექან. მოწყობილობა, რ-ითაც ჰაერის ან აირის შედგენილობისა და დამტვრიანებულობის დასადგენად იღებენ სინჯს. ჰაერის (ან აირის) შედგენილობის საანალიზო სინჯის ასაღები ა. მინის ან ლითონის ჭურჭელია, რ-ის ბოლოებზე ონკანებია (ზედა და ქვედა). ჭურჭელში ჩასხმულია წყალი ან ისეთი სითხე, რ-შიც გამოსაკვლევი აირი არ იხსნება. სინჯის ასაღებად აღებენ ონკანებს (ჯერ — ზედას, შემდეგ — ქვედას). ჭურჭლიდან თანდათანობით გამოედინება სითხე და შეიწოვება ჰაერი. როცა ჭურჭელი სითხისაგან მთლიანად დაიცლება, ონკანებს კეტავენ და ჭურჭელს სინჯიანად ლაბორატორიაში გზავნიან.

ჰაერის დამტვრიანებულობის საანალიზო სინჯს იღებენ ეჟექტორით (მტვერსასრუტით ან ჰაერსაბერით), რ-ზედაც მიერთებულია მტვერმიმღები (უკანასკნელში ჩადებულია ფილტრი). ერთდროულად ხდება მტვრიანი ჰაერის შეწოვა და ფილტრში გავლილი ჰაერის მოცულობის გაზომვა. მტვერმიმღებში დაგროვილ მტვერს წონიან და უფარდებენ გაზომილი ჰაერის მოცულობას, რ-საც გამოსახავენ *მგ/მ*$^3$-ით. ა-ს იყენებენ სამთო და მეტალ. მრეწველობაში (მაღაროს ატმოსფეროს, ბრძმედისა და კოქსის აირის ანალიზისათვის და ა. შ.).

**ასპირაცია** (ლათ. aspiratio — ქროლა, სუნთქვა), 1. ჩასუნთქვის დროს სასუნთქ გზებში უცხო სხეულის (სითხის, საჭმლის ნაწილაკის, ქსოვილის ნაფლეთის, სისხლისა და სხვ.) მოხვედრა. ჩვეულებრივ აღინიშნება ყლაპვის რეფლექსის დასუსტების, საერთო სისუსტისა და ცნობიერების დაბინდვის დროს; 2. შპრიცით ან სხვა სპეც. ხელსაწყოთი (*ასპირატორით*) სხეულის რომელიმე ღრუდან ან ორგანოდან (პლევრის ღრუ, სახსარი) სითხის, ჩირქის ან ჰაერის ამოქაჩვა; 3. დამტვრიანებული ჰაერის გაწოვა უმთავრესად სამრეწვ. სათავსებში მტვრის გავრცელების თავიდან ასაცილებლად.

**ასპირინი,** იგივეა, რაც *აცეტილსალიცილმჟავა*.

**ასპიროზი,** იგივეა, რაც ცთომილი *ვენერა*.

**ასპისოვი** ნიკოლოზ მიხეილის ძე (1877, ქ. კასიმოვი, რიაზანის გუბ., — 13. VII. 1952, თბილისი), საბჭოთა ოტოლარინგოლოგი. მედ. მეცნ. დოქტორი (1910), პროფესორი (1922), საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1941). კლინიკური ოტოლარინგოლოგიის ფუძემდებელი საქართველოში. 1900 დაამთავრა პეტერბ. სამხ. სამედ. აკადემია. 1901 მუშაობა დაიწყო თბილისის სამხ. ჰოსპიტალში, სადაც განაგებდა ყელ-ყურის განყ-ბას. პირველმა დანერგა საქართველოში ოტოლარინგოლოგიური ავადმყოფების ქირურგ. მკურნალობა. 1908—1910 მუშაობდა პროფ. ნ. სიმანოვსკისთან პეტერბ. სამხ. სამედ. აკადემიაში. 1909 ა-მა შემოიღო ლაბირინთის ფუნქციის გაგრილებული ჰაერით გამოკვლევის ახ. მეთოდი, რისთვისაც დაამზადა სპეც. პორტატიული აპარატი. ამ მეთოდმა საერთო აღიარება პოვა. 1909 პირველად საქართველოში ამოიღო ბრონქებიდან უცხო სხეული, რითაც დასაბამი მისცა ჩვენში ბრონქო- და ეზოფაგოსკოპიას. 1910-იდან მუშაობდა საზღვარგარეთ ევრ. გამოჩენილ ოტოლარინგოლოგებთან (ა. პოლიცერთან, ვ. ურბანჩიჩთან და სხვ.). 1914-იდან განაგრძო მუშაობა თბილისის სამხ. ჰოსპიტალში. 1922—52 იყო თსუ-ს სამკურნ. ფაკ-ტის ოტოლარინგოლოგიის კათედრის (1930-იდან თბილისის სახელმწ. სამედ. ინ-ტის ყელ-ყურ-ცხვირის კათედრა) გამგე. ა-მა შეისწავლა ლაბირინთის გაღიზიანების გავლენა ელექტროენცეფალოგრამაზე, დაადასტურა ვესტიბულარული აპარატის წარმომადგენლობა დიდი ტვინის ქერქში. 1932 დააარსა საქართვ. ოტოლარინგოლოგთა სამეცნ. საზ-ბა, რ-ის უცვლელი თავ-რე იყო გარდაცვალებამდე. ა. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშისა და საპატიო ნიშნის ორდენებით.



ნ. ასპისოვი.

**ასპიდისებრნი** (ბერძნ. aspis, aspidos — შხამიანი გველი) (Elapidae), გველების ოჯახი. ზედა ყბის წინა ნაწილში აქვთ ღარიანი შხამიანი კბილები. ყველა სახეობა ძლიერ შხამიანია. შხამი მოქმედებს ნერვულ სისტემაზე და იწვევს სუნთქვის ცენტრის დამბლას. ოჯახი აერთიანებს 41 გვარს 181 სახეობით. გავრცელებული არიან ავსტრალიაში, სამხრ. აზიაში, აფრიკაში, სამხრ. და ცენტრ. ამერიკაში. ბინადრობენ მიწაზე, იშვიათად ხეებზე. იკვებებიან ბაყაყებით, ხვლიკებით, პატარა ფრინველებით, მღრღნელებით, აგრეთვე სხვა სახეობის გველებით. ა-თა უმრავლესობა ცოცხლადმშობია. აღსანიშნავია გვარები: *კობრა* (Naja) — გავრცელებულია აფრიკაში, სამხრ. აზიაში, სსრკ-ში ბინადრობს ერთი სახეობა — აზიური კობრა; გვარი *იქედნე* (Pseudechis) — გავრცელებულია ავსტრალიაში, *კრაიტი* (Bungarus) — აზიაში, *მამბა* (Dendraspis) — აფრიკაში, *მარჯნისფერი ასპიტი* (Micrurus) — ტროპ. და სუბტროპ. ამერიკაში.

ილუსტრაცია — იხ. ჩანართი, გვ. 480.

**ასპრი** (ბერძნ. Aspros — თეთრი, ვერცხლი), ტრაპიზონული ვერცხლის მონეტა. მოჭრეს კომნენოსებმა XIII ს. 30-იან წლებში და ცნობილია კომნენოსების ან ტრაპიზონული ა-ის სახელწოდებით (წონა —2,7 — 3 *გ*). მონეტის შუბლზე გამოსახულია კეისარი, ზურგზე — საკეისროს მფარველი წმ. ევგენიოსი. გამოსახულებებს შესაბამისი ბერძნ. ზედწერილები ახლავს. XIV—XV სს. ა-მა ტიპოლ. ცვლილება განიცადა — მისი წონა 0,5 გრ-მდე შემცირდა. საქართველოში ა. გავრცელებული იყო XIII—XV სს-ში (აღმოჩენილია სოხუმში, ტობანიერში, კოჰიტნარში, ვარძიაში და სხვ.). XIII ს. II ნახ-ში მისი მიბაძვით საქართველოში მოიჭრა ვერცხლის ფული — *კირმანეული თეთრი*. ქართ. სიგელ-გუჯრებში ა. სისხლის საზღაურად იხსენიება.

*ლიტ.*: ა ბ რ ა მ ი შ ვ ი ლ ი თ., XIII—XIV სს. დასავლურ-ქართული ფული (კირმანეული), თბ., 1959. *თ. აბრამიშვილი.*



ასპრი. მოჭრილია მანუელ I-ის (1238—1263) სახელით. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმი. თბილისი.

**ასპუჭაკასებრნი** (Sylviidae), ფრინველების ოჯახი *ბეღურასნაირთა* რიგისა. აერთიანებს მომცრო მგალობელ ფრინველებს. უმეტესად აღმ. ნახევარსფეროშია გავრცელებული. ა. ბინადრობენ ტყეებსა და ბუჩქნარებში. ბუდეს აგებენ მიწაზე, ბუჩქზე, ლერწამსა და ხეზე. მეტწილად დებენ 5 კვერცხს, კრუხობის ხანგრძლივობა 11—12 დღეა. ცნობილია ა-თა 386 სახეობა. საქართველოში გვხვდება 8 გვარი, რ-შიც შედის 19 სახეობა. ასპუჭაკას (Sylvia) გვარიდან აღსანიშნავია მ ი მ ი ნ ო ს ე ბ რ ი (S. nisoria), რ უ ხ ი (S. communis), შ ა ვ თ ა ვ ა (S. atricapilla) და ბ ა ღ ი ს (S. borin). ა ს პ უ ჭ ა კ ა. იკვებებიან მწერებით. მავნე მწერების განადგურებით ა-ებს სახ. მეურნეობისათვის მნიშვნელოვანი სარგებლობა მოაქვს. *მ. კუტუბიძე.*



ასპუჭაკასებრნი. რუხი ასპუჭაკა (Sylvia communis).

**ასტამი,** რკინის პატარა ნიჩაბი. იხმარება პურის ცხობისას. ვ ა რ ც ლ ი ს ა-ით (ხოფი) ვარცლიდან ცომს ფხეკენ, თ ო რ ნ ი ს ა-ით გამომცხვარ პურს თორნიდან იღებენ და მიმწვარს ჩაფხეკავენ. კ ე რ ი ს ა-ით კი კერიდან ღველფს იღებენ და თავდახურულ კეცს აყრიან. ა-სა და საკეცეს „ნაწილიან" (წმინდა) საგნებად თვლიდნენ და ქალებს მზითვად ატანდნენ. ყოველ ბარბარობას სრულდებოდა ოჯახის ახ. დიასახლისისათვის ასტამსაკეცის გადაცემის რიტუალი. *ნ. რეხვიაშვილი.*



ვარცლის ასტამი.

**ასტანგოვი** (ნამდვ. გვარი რ უ ჟ ნ ი კ ო ვ ი) მიხეილ თედორეს ძე [21. X (3. XI). 1900, ვარშავა,— 20. IV. 1965, მოსკოვი], რუსი საბჭ. მსახიობი. სსრკ სახ. არტისტი (1955). სასცენო მოღვაწეობა დაიწყო 1920 შალიაპინის სახ. სტუდიაში. 1925—27 და 1930—41 მოსკოვის რევ. თეატრის, 1943—45 მოსსაბჭოს სახ. თეატრ. მსახიობია. 1945-იდან მოღვაწეობდა ვახტანგოვის სახ. თეატრში. გამოირჩეოდა მაღალი აქტიორული კულტურით, დახვეწილი ოსტატობით, ძლიერი ტრაგიკული ტემპერამენტით, ღრმა ინტელექტუალობით. მსახიობის ეს თვისებები განსაკუთრებით მკაფიოდ გამოვლინდა როლებში: გრიგორი გაი (პოგოდინის „ჩემი მეგობარი", 1932), სირანო დე ბერჟერაკი (როსტანის „სირანო დე ბერჟერაკი", 1945), მათიას კლაუზენი (ჰაუპტმანის „მზის ჩასვლის წინ", 1955), ჰამლეტი (შექსპირის „ჰამლეტი", 1957) და სხვ. ა. გარდასახვის დიდი ოსტატი იყო და წარმატებით ასრულებდა სახასიათო გროტესკულ როლებსაც (კერენსკი, კორნეიჩუკის „სიმართლე", 1937; ჰიტლერი, კინოფილმი „სტალინგრადის ბრძოლა", და სხვ.). სახელმწ. პრემიების ლაურეატი (1948, 1950, 1951). დაჯილდოებულია ორი ორდენით.

*ლიტ.*: Юзовский И., Образ и эпоха..., М., 1947. *ე. გუგუშვილი.*

**ასტარა,** ქალაქი (1945-იდან) აზერბ. სსრ-ში, ასტარის რ-ნის ცენტრი, კასპიის ზღვის სანაპიროზე, მდ. ასტარის შესართავთან, სსრკ-ირანის საზღვარზე. რკინიგზის სადგ. ასტარიდან 3 *კმ*. 9,1 ათ. მცხ. (1970). სუბტროპ. მეურნ. რ-ნის ცენტრი (ჩაი, ციტრუსები); ბრინჯის თესვა, მებაღეობა, თევზჭერა, კვების მრეწვ. (ჩაის ფ-კა, საკონსერვო, თევზის ქ-ნები).

**ასტარტე** (ბერძნ. Astartē <ძვ. ებრ. აშტორეთ), ფინიკიელთა და ქანაანელთა ნაყოფიერების, სიყვარულის, სილამაზის და მთვარის ქალღმერთი, *ბაალის* მეუღლე (თუ და). ა. ეტიმოლოგიურად ახლოს დგას ასურულ-ბაბილონურ *იშთართან* (ბერძნ.-რომაულ ეპოქაში ა-ს აიგივებდნენ აფროდიტესთან, ვენერასთან, ხოლო როგორც ნადირობის მფარველ ღვთაებას, არტემიდასთან და დიანასთან). ა-ს კულტი, ფინიკიის გარდა, გავრცელებული იყო პალესტინაში, ეგვიპტეში, მცირე აზიაში, კვიპროსზე, კართაგენში და მის კოლონიებში. ა-ს კულტის მთავარი ცენტრი იყო ქ. სიდონი. ა-ს ქურუმი ქალები — ჰიეროდულები ე. წ. საღვთო პროსტიტუციას ეწეოდნენ. ა-ს გამოსახავდნენ გულხელდაკრეფილ შიშველ ქალად თავზე ძროხის რქებით; ზოგჯერ კი გვირგვინოსან ქალად დაირით ხელში. მისი პლანეტა ვენერა (იშთარი) იყო.



ასტიგმატიზმი.

**ასტატიკური ელექტროსაზომი ხელსაწყო,** ხელსაწყო, რ-ის საზომი მექანიზმი აწყობილია ასტატიკური სქემით, რ-იც დასაშვებ მნიშვნელობამდე ამცირებს გარე მაგნ. ველის გავლენას. საწინააღმდეგო პოლარობის მქონე ორი ერთნაირი მოძრავი ნაწილი დამაგრებულია ღერძზე. მათზე მაგნ. ველის მოქმედებისას წარმოიქმნება სისტემის მაწონასწორებელი ურთიერთსაწინააღმდეგო მიმართულების მაბრუნი მომენტები. ა. ე. ხ-ებია სსრკ მრეწვ. მიერ დამზადებული ასტ ტიპის *ამპერმეტრები* (მილიამპერმეტრები), ამვ ტიპის *ვოლტმეტრები*, ასდ ტიპის *ვატმეტრები*. ამ ხელსაწყოებს, რ-თა სიზუსტის კლასია 0,5, იყენებენ მუდმივი და ცვლადი დენის (სიხშირე — 50 *ჰც*.) წრედებში პრეციზიული ლაბორ. გაზომვებისათვის და დაბალი კლასის ანალოგიური ხელსაწყოების შესამოწმებლად.

**ასტატიკური სისტემა** რ ე გ უ ლ ი რ ე ბ ი ს ა, სამრეწვ. დანადგარების, ავტომ. მართვის სისტემისა და სხვ. მუშაობის რეჟიმის ავტომ. რეგულირების სისტემა, რ-შიც რეგულირების შეცდომა ზემოქმედების სიდიდისაგან დამოუკიდებლად ნულისაკენ მიისწრაფვის იმ შემთხვევაში, თუ ეს ზემოქმედება დამყარებულ მუდმივ მნიშვნელობას იღებს. ნახაზზე წარმოდგენილია ავზის სითხის დონის სარეგულაციო ასტატიკური სისტემის სქემა. სითხის ხარჯის გადიდებისას (ან შემცირებისას) ტივტივა გადაინაცვლებს და ჩართავს ზემო (ან ქვემო) კონტაქტს; ძრავა იწყებს ბრუნვას და ცვლის საკვალთის მდებარეობას, რის შედეგადაც დიდდება (ან მცირდება) სითხის მოდინება. დამყარებული მდგომარეობა სითხის ნებისმიერი ხარჯისას შესაძლებელია სარეგულირებელი სიდიდის მხოლოდ იმ მნიშვნელობისათვის, რ-იც რელეს ნეიტრალურ მდებარეობას შეესატყვისება. ასტატიკური რეგულირების განსახორციელებლად რეგულატორში თანამიმდევრობით ჩაირთვება მაინტეგრირებელი რგოლები, რ-თა რიცხვით განისაზღვრება რეგულატორის ასტატიზმის რიგი. I რიგის ასტატიზმის რეგულატორებს ჩვეულებრივ სამრეწვ. სისტემებში იყენებენ, უმაღლესი რიგისას კი—*მიმყოლ სისტემებში* სიჩქარის, აჩქარებისა და სხვა სახის დამყარებული შეცდომების ასაცილებლად.

**ასტატინი,** ა ს ტ ა ტ ი (ბერძნ. astatos — არამდგრადი), At, ელემენტთა პერიოდული სისტემის VII ჯგუფის რადიოაქტიური ქიმ. ელემენტი, ატ. ნომერი 85. ცნობილია ა-ის 20-ზე მეტი იზოტოპი და არც ერთი მათგანი სტაბილური არ არის. ყველაზე მეტი ნახევარდაშლის პერიოდი (8,3 *სთ*) აქვს $^{210}At$-ს. ა-ის პირველი იზოტოპი მიიღეს ბერკლიში (აშშ) ე. სეგრემ, უ. მაკ-კენზიმ და ტ. კორსონმა (1940) ციკლოტრონზე α-ნაწილაკებით ბისმუთის ბომბარდირებით. ა-ის ხელოვნური გზით მიღების შემდეგ დადგინდა, რომ ა-ის ოთხი იზოტოპი ($^{215}At$, $^{216}At$, $^{218}At$ და $^{219}At$) წარმოიქმნება ურანისა და თორიუმის რადიოაქტიური დაშლის სამი ბუნებრივი რიგის ნაკლებად სავარაუდო მწკრივებში (იხ. *რადიოაქტიური რიგი*). ა. თვისებებით ემსგავსება როგორც იოდს (არალითონებს), ისე პოლონიუმს (ლითონებს). ჰალოგენების მსგავსად წარმოქმნის უხსნად მარილს AgAt და იოდივით იჟანგება ხუთვალენტოვან მდგომარეობამდე. ამავე დროს ლითონების მსგავსად ძლიერ მჟავა ხსნარებში გოგირდწყალბადით ილექება, ელექტროლიზის დროს კი კათოდზე გამოიყოფა.

*ლიტ*.: Гольданский В. И., Новые элементы в Периодической системе Д. И. Менделеева, 3 изд., М., 1964.

**ასტაუროვი** ბორის ლევის ძე [14(27). X. 1904, მოსკოვი,—21.VI. 1974, იქვე], საბჭ. ბიოლოგი-ციტოგენეტიკოსი, ექსპერიმენტატორი ემბრიოლოგი; სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1966), გენეტიკოსთა და სელექციონერთა საკავშ.საზ-ბის პრეზიდენტი (1966), განვითარების ბიოლ. ინ-ტის დირექტორი (1967). ა-ის ძირითადი გამოკვლევები ეხება აბრეშუმის პეპლის (თუთის აბრეშუმხვევიას) მემკვიდრულობის თეორ. და პრაქტ. პრობლემების, განსაკუთრებით ჰიბრიდიზაციის საკითხებს. დაამუშავა ხელოვნური (თერმული) *პართენოგენეზის* მეთოდი, აღმოაჩინა სრული სახეობათშორისი *ანდროგენეზის* მიღების ხერხი და დაამტკიცა უჯრედის ბირთვის განმსაზღვრელი მნიშვნელობა სახეობის თავისებურებების მემკვიდრეობით გადაცემაში.

**ასტეროიდი** (ბერძნ. astēr — ვარსკვლავი და eidos — სახე), იგივეა, რაც *მცირე ცთომილი*.

**ასტეროქსილონი** (ბერძნ. astēr — ვარსკვლავი და xylon — ხე), უძველესი ნამარხი მცენარე. განეკუთვნება *ფსილოფიტებს*. მხოხავი ფესურიდან (ფესვი არ ჰქონდა) ამოსული იყო სწორი, 1 *სმ*-მდე სისქის საჰაერო ღეროები, რ-ებზეც მრავალი წვრილი ფოთოლი ესხა. ყლორტის ცენტრ. ნაწილს განივკვეთზე ვარსკვლავის ფორმა ჰქონდა. აქედან წარმოდგა მცენარის სახელწოდებაც.

**ასტვაცატუროვი** არკადი იაკობის ძე [20. VI. (3. VII). 1910, სოფ. ქარელი,—5. VI. 1975, თბილისი], საბჭ. მეცნიერი, სამშენებლო მექანიკის სპეციალისტი, ტექ. მეცნ. დოქტორი (1947), პროფესორი (1950), მეცნ. და ტექ. დამს. მოღვაწე (1967), სკკპ წევრი 1942-იდან. 1937-იდან გარდაცვალებამდე მუშაობდა ვ. ი. ლენინის სახ. საქართვ. პოლიტექ. ინ-ტში სამშენებლო მექანიკის კათედრაზე. ა-ის შრომები ეხება თაღოვან სისტემათა სიმტკიცისა და მდგრადობის თეორიის საკითხებს.

*თხზ*.: სამშენებლო მექანიკა, ნაწ. 1—3, თბ., 1954—63; Расчет мостовых арок с вертикальными и наклонными подвесками, М., 1952.

**ასტი** (Asti), ქალაქი ჩრდ. იტალიაში, პიემონტის ოლქში, მდ. ტანაროსთან. ასტის პროვ. ადმ. ცენტრი. 75 ათ. მცხ. (1970). ღვინისა და ხამი აბრეშუმის მწარმოებელი რ-ნის მნიშვნელოვანი სამრეწვ.-სავაჭრო ცენტრი. მეტალ., მანქანათმშ., საკისრების წარმოება. გოგირდის დამუშავება. ა. ცნობილია IX ს-იდან.

**ასტიაგე** (Astyagēs, ბაბილ. Ištuwegu), მიდიის უკანასკნელი მეფე ძვ. წ. 585/584—550/49. ა. ცდილობდა განემტკიცებინა სამეფო ხელისუფლება და შეეჩერებინა მიდიის სამეფოს დაშლა. 553 მიდიასა და ბაბილონეთს შორის დაწყებული დავით ისარგებლა ა-ს ქვეშევრდომმა სპარსეთის მეფე *კიროს II-მ*, აუჯანყდა ა-ს ძვ. წ. 550, აიღო მიდიის ქალაქი ეკბატანა და ტყვედ ჩაიგდო ა. მიდიის სამეფომ დაკარგა დამოუკიდებლობა და აქემენიდთა სპარსეთის გამგებლობაში მოექცა.

**ასტიგმატიზმი** (ბერძნ. a — უარყ. ნაწ. და stigmē — წერტილი), ოპტ. სისტემის ერთ-ერთი ნაკლოვანება. როდესაც მნათი წერტილიდან გამოსული სხივების კონა ოპტ. სისტემაში გავლის შემდეგ ერთ წერტილში კი არ იკრიბება, არამედ ერთმანეთისაგან დაშორებულ ურთიერთმართობ წრფივ მონაკვეთებზე (ნახ.), კონას ეწოდება ა ს ტ ი გ მ ა ტ უ რ ი (არაწერტილოვანი), ხოლო თვით მოვლენას — ა. ა-ის შედეგად საგნის გამოსახულება ბუნდოვანია.

ა. წარმოიქმნება იმ ოპტ. სისტემის ასიმეტრიის გამო, რ-შიც სინათლის ნაკადი გადის, მაგ., ცილინდრულ ან ჩვეულებრივ ლინზებში მათი მთავარი ოპტ. ღერძის მიმართ სხივთა კონის დიდი კუთხით დაცემისას (იხ. *აბერაცია ოპტიკური სისტემებისა*). ა. შეიძლება ახასიათებდეს ადამიანის თვალს (იხ. *ასტიგმატიზმი თვალისა*).

**ასტიგმატიზმი** თ ვ ა ლ ი ს ა, თვალის შუქმტეხი აპარატის ნაკლოვანება. თვალში სხვადასხვა რეფრაქციის ან ერთი სახის კლინიკური რეფრაქციის (ახლომხედველობის ან შორსმხედველობისა) სხვადასხვა ხარისხით არსებობა. გამოწვეულია რქოვანას (რ ქ ო ვ ა ნ ა ს მ ი ე რ ი ა.) და უფრო იშვიათად ბროლის (ბ რ ო ლ ი ს მ ი ე რ ი ა.) ზედაპირის უთანაბრო სიმრუდით. საგნებიდან არეკლილი სხივები თავს ვერ იყრის ერთ წერტილში, რის გამოც თვალის ბადურაზე არ მიიღება წერტილოვანი, ფოკუსური გამოსახულება და ავადმყოფი ვერ ხედავს გარკვევით საგანს. არსებობს თ ა ნ დ ა ყ ო ლ ი ლ ი ა., რ-იც ზოგჯერ მემკვიდრეობითაც გადაეცემა, და შ ე ძ ე ნ ი ლ ი ა., — ვითარდება თვალის ოპერაციის, ტრავმის ან ანთების შედეგად. მხედველობის ამ ნაკლის ნაწილობრივი ან სრული გამოსწორება შესაძლებელია ცილინდრული ან სფერულ-ცილინდრული მინებიანი ჩვეულებრივი სათვალით ან კონტაქტური ლინზებით. *ნ. ბერაძე*.

**ასტონი** (Aston) ფრენსის უილიამ (1. IX. 1877, ჰარბორნი, — 20. XI. 1945, კემბრიჯი), ინგლ. ფიზიკოსი, ლონდონის სამეფო საზ-ბის წევრი (1921), სსრკ მეცნ. აკად. წ.-კორ. (1924). დაამთავრა ბირმინგემისა და კემბრიჯის უნ-ტები. 1909-იდან ასწავლიდა ბირმინგემის უნ-ტში. ძირითადად იკვლევდა ქიმ. ელემენტების იზოტოპურ შედგენილობას. ა-მა ააგო პირველი *მას-სპექტრომეტრი* და მისი საშუალებით ქიმ. ელემენტების 213 სტაბილური იზოტოპი აღმოაჩინა. 1925 ააგო დიდი გარჩევის ძალის მქონე მას-სპექტროგრაფი, რ-ის მეშვეობით ზუსტად განსაზღვრა იზოტოპების მასები და მასათა დეფექტები. 1922 ა-ს მიენიჭა ნობელის პრემია.

*თხზ*.: Изотопы, Л., 1924; Масс-спектры и изотопы, М., 1948.

*ლიტ*.: Tomson G. P., Dr. Francis William Aston, «Nature», 1946, v. 157, March. 9, № 3984.

**ასტრა,** ბალახოვანი მცენარეების ორი გვარი — Aster და Callistephus — რთულყვავილოვანთა ოჯახისა. Aster-ის გვარში გაერთიანებულია მრავალწლოვანი ბალახოვანი მცენარეები, რ-თაც მორიგეობით განლაგებული ფოთლები და კალათა ყვავილედები აქვთ. ცნობილია 200-მდე სახეობა. ძირითადად გავრცელებულია ჩრდ. ამერიკაში, მცირე რაოდენობით — სამხრ. ამერიკაში აფრიკაში, აზიასა და ევროპაში. სსრკ-ში 30-მდე სახეობაა, საქართველოში — 5, მათგან 1 ენდემური. გვხვდება ალპ. მდელოებზე, ტყე-სტეპებსა და სტეპებში ბიცობ და კირიან ნიადაგებზე. მრავალი სახეობა დეკორატიულია. ყირიმსა და კავკასიაში კულტივირებულია A. alpinus და A. amellus. ცნობილია აგრეთვე ა-ის ჯუჯა (15—20 *სმ*) ფორმები, რ-თაც ბორდიურებისათვის იყენებენ. ჯიშთა უმრავლესობა ყვავის შემოდგომაზე, ზოგი კი გაზაფხულზე (მაისში). მრავლდება ბუჩქის დაყოფით, კალმითა და თესლით. Callistephus-ის გვარი შეიცავს მხოლოდ ერთ სახეობას, ე. წ. ბაღის ასტრას ანუ ქრისტესთვალას (C. chinensis), რ-იც ველურად იზრდება ჩინეთსა და იაპონიაში და ერთწლოვანი ასტრების წინაპარია. კულტურაში ა-ის 400-მდე ჯიშია ცნობილი. ფორმით, ზომითა და შეფერილობით ეს ჯიშები ერთმანეთისაგან განსხვავდება. ყვავილები უმეტესად იისფერი, წითელი ან თეთრია.

**ასტრალური კულტები** (ბერძნ. astēr — ვარსკვლავი), ციურ მნათობთა თაყვანისცემა. ფართოდ იყო გავრცელებული მსოფლიოს ხალხებში, უმეტესად


მ. ასტანგოვი.



ასტატიკური სისტემის სქემა ავზის სითხის დონის რეგულირებისა: $მ_1$—მკვებავი მილი; $მ_2$—გამოსავალი მილი; ს—საკვალთი; ეძ—ელექტროძრავა; ტ—ტივტივა; ბ—ბერკეტი; 1, 2, 3. საკონტაქტო გადამრთველის კონტაქტები.


ბ. ასტაუროვი.


ფ. უ. ასტონი.


ბაღის ასტრა (Callistephus chinensis): მარცხნივ—ჩვეულებრივი; მარჯვნივ—ბუთხუზა.

ძვ. აღმოსავლეთში. ა. კ-ის აღმოცენებასა და გავრცელებას ხელს უწყობდა მიწათმოქმედების, განსაკუთრებით ირიგაციის განვითარება. შუამდინარეთსა და ეგვიპტეში ადრევე დაიწყეს დაკვირვება ციურ მოვლენებზე, რ-თა მიხედვით ადგენდნენ მდინარეების (ტიგრი, ევფრატი, ნილოსი) ადიდების დროსა და ხანგრძლივობას. ამ ნიადაგზე შემუშავდა ძვ. შუმერების, ბაბილონელების, ეგვიპტელებისა და სხვ. განვითარებული ა. კ. მაგ., ბაბილონელების ღვთაებათა პანთეონში შედიოდა უზენაეს ღვთაებათა შვიდეული: სინი (მთვარე), შამაში (მზე), მარდუქი (იუპიტერი), იშთარი (ვენერა), ნერგალი (მარსი), ნაბუ (მერკური) და ნინურტა (სატურნი). მათგან უდიდეს ღვთაებებად ითვლებოდნენ მთვარე და მზე. წინა აზიის უძველესი მოსახლ. ღვთაებათა პანთეონში მზე უმთავრესად ქალღვთაების სახით იყო წარმოდგენილი. ბერძნები მას მამაკაცად წარმოადგენდნენ, მამაკაცად იყო მიჩნეული სემიტების მზის ღვთაებაც.


ასტრახანის ოლქი. საბჭოთა არმიის სახელობის კოლმეურნეობის მეთევზეები.

საქართველოში ა. კ-მა ძველთაგანვე განვითარების მაღალ საფეხურს მიაღწია და სხვადასხვა წეს-ჩვეულებათა სახით გვიანობამდე შემორჩა. აქაც ასტრალურ ღვთაებათა პანთეონში პირველი ადგილი მზეს და მთვარეს ეკავა. ამასთან, მზე წარმოდგენილი ჰყავდათ ქალღვთაების სახით (მზექალი, ბარბალე), ხოლო მთვარე — მამაკაცის სახით.

ქართველები დიდ ყურადღებას აქცევდნენ მზის მოქცევასთან დაკავშირებულ მოვლენებს და ამ მნათობის მოძრაობასთან (ნაბუნიობა) აკავშირებდნენ *ბარბარობას* ანუ მზის დაბადების დღეობას და თვის კალენდარს. ამავე დღეობის მიხედვით იქმნებოდა წარმოდგენა მომავალი წლის ავკარგიანობაზე. ძვ. საქართველოში მზის კულტთან ერთად არსებობდა განვითარებული მთვარის კულტი. მთვარის ღვთაებას, ზოგიერთი შეხედულებით, პირველი ადგილი ეკავა ასტრალურ ღვთაებათა პანთეონში. მისი ერთ-ერთი ტაძარი აღმართული იყო იბერიისა და ალბანეთის საზღვარზე. მთვარის კულტს ძვ. საქართველოში ბევრი რამ ანათესავებს იმ ხალხთა (ასურელები, ბაბილონელები, საბიელები, ძვ. არაბები და სხვ.) რელიგ. წარმოდგენებთან, რ-თაც მთვარე უმთავრეს ღვთაებად და მამაკაცად მიაჩნდათ. ივ. ჯავახიშვილმა დაამტკიცა, რომ ქართ. *ლამპრობა* და საბიელების მთვარის დაბადების დღესასწაული ერთი და იგივეა. ორივე 24 იანვარს აღინიშნებოდა, ოღონდ ქართველები მთვარის სადიდებლად არყის ხის ტოტებს ანთებდნენ, საბიელები კი — პალმის ტოტებს.

საქართველოში, ისევე, როგორც სხვა ძვ. კულტურულ ხალხებში, თაყვანს სცემდნენ აგრეთვე ცისკრის ვარსკვლავს. ხალხის რწმენით მზის ამოსვლის წინამორბედი ეს მნათობი სხვა ვარსკვლავებზე მეტად ჰგავდა მზეს. სვანეთის ეთნოგრ. მონაცემებით ირკვევა, რომ ქართველები ცისკრის ვარსკვლავის სადიდებელ რიტუალს სხვადასხვა დღეობებში ასრულებდნენ.

ასტრახანი. კრემლი. 1580—1620. ოსტატები მ. ველიამინოვი, დ. გუბასტი.



ქართველთა ასტრალურ რელიგიაში ასახულია ქართველი ხალხის ისტ. წარსულის, ყოფა-ცხოვრების, მეურნეობისა და ბუნებრივი გარემოს თავისებურებანი. მაგ., დაწინაურებული მელითონეობის საფუძველზე ქართველ ტომებში აღმოცენდა რწმენა-წარმოდგენები, რ-თა მიხედვით, რკინის ჭედვა ხალხს ასწავლა ცისკრის ვარსკვლავთან დაკავშირებული ქალღმერთის, „ოქროსნაწნავიანი" დალის (ნადირთ პატრონის) შვილმა, „ოქროსკბილიანმა" ამირანმა. ოქრო და ოქროსფერი მზეს უკავშირდებოდა. ხალხს სწამდა, რომ მზე ოქროს ბურთია და ქვეყანას ოქროს სხივებს ჰფენს. სვანური თქმულების „მზე და მთვარის" მიხედვით, საღამოს ზღვაში ჩასვენების დროს მზე ოქროს აბნევს და თუ კაცმა ამ დროს კვერნის ტყავი ზღვაში ჩადო, ტყავი ოქროთი დაიფარება.

ქართ. ა. კ-ის ერთ-ერთი თავისებური ელემენტია საახალწლო *ჩიჩილაკი* და მასთან დაკავშირებული წარმოდგენები. ჩიჩილაკის ერთ-ერთ სახეობას რაჭა-ლეჩხუმში გვერგვი ეწოდებოდა. მას შიგნით ჯვრის სახით ჰქონდა დატანებული თხილის ორი კანჩათლილი ჯოხი, ე. წ. „*პაპაჯვარი*". გვერგვი მზეს, ხოლო მასში მოთავსებული „პაპაჯვარი" მზის სხივოსნობას განასახიერებდა და მას მზის ღვთაების ემბლემის მნიშვნელობა ენიჭებოდა. ქართული პანთეონი თავდაპირველად სამ დიდ ღვთაებას აერთიანებდა, მაგ., აღმ. საქართვ. მთიელთა რელიგ. პანთეონის სათავეში იდგა მთვარის ღვთაება, ანუ *მორიგე*, მეორე ადგილი მზექალად წოდებულ მზის ქალღვთაებას ეკავა, ხოლო მესამე *კვირიას*, რ-იც შუამავლის როლს ასრულებდა ადგილ. ანუ მიწიერ ღვთაებებსა და მორიგეს შორის.

ძვ. ქართ. ასტრალურ პანთეონში უზენაეს ღვთაებათა შვიდეულის სახელები ეწოდებოდა კვირის დღეებს. მეგრულში კვირა დღეა ჟაშხა, რაც მზის დღეს ნიშნავს; ორშაბათი — თუთაშხა — მთვარის დღე; სამშაბათი — თახაშხა — თახას დღე; ოთხშაბათი— ჯუმაშხა — ჯუმის დღე; ხუთშაბათი — ცაშხა — ცის დღე; პარასკევი — ობიშხა — ვობის დღე; ამ სახელებში „ხა" არის ფონეტ. სახეცვლილი მეგრ. დღა (დღე). ჟა (ბჟა) მეგრულად ნიშნავს მზეს, თუთა — მთვარეს. ივ. ჯავახიშვილის მოსაზრებით, სამშაბათი (მეგრ. თაშხა — თახაშხა) ქართველებისათვის მარსის და მისი ღვთაების, თახას დღე უნდა ყოფილიყო. ოთხშაბათის მეგრულ-ჭანურ-სვანურ სახელში შემავალი „ჯუმა" შეიძლება იყოს მერკურის ძვ. ქართ. სახელი. ხუთშაბათის მეგრული სახელი ცაშხა ივ. ჯავახიშვილს მიაჩნდა ცისკრის ვარსკვლავის, ხოლო პარასკევისა — ობიშხა — იუპიტერის დღის შესატყვისად. შაბათ დღის ქართ. სახელი არ ჩანს არც სვანურში და არც მეგრულ-ჭანურში. ს. ორბელიანის ლექსიკონში გვხვდება შვიდეულის დღეთა სახელები, რ-ებიც დაცული ყოფილა ძვ. სამწერლობო ქართულში. ეს სახელები შესაძლებლობას გვაძლევს გავიგოთ, თუ რომელი დღე რომელ მნათობთან და ღვთაებასთან იყო დაკავშირებული ქართულ წარმართულ კალენდარში. მართალია, მწკრივში ხუთი დღე დასახელებულია ბერძნულად, რაც მოწმობს, რომ ბერძნ. სახელებს განუდევნია სამწერლობო ქართ. ენიდან შვიდეულის დღეთა ძველი ქართ. სახელები, მაგრამ აქ დღეთა და მნათობთა სახელების დალაგების წესი ბერძნულს არ უდგება. ქართულში კვირა — მზის დღეა, ორშაბათი — მთვარისა, სამშაბათი — არიასი (მარსისა), ოთხშაბათი — ერმისა ანუ ჰერმესისა (მერკურისა), ხუთშაბათი — აფროდიტესი ანუ ვენუსისა (ცისკრისა), პარასკევი — დიოსისა (იუპიტერისა), შაბათი — კრონოსისა.

*ლიტ*.: ბარდაველიძე ვ., ქართველთა უძველესი სარწმუნოების ისტორიიდან (ღვთაება ბარბარ-ბაბარ), თბ., 1941; მისივე, ქართული (სვანური) საწესო გრაფიკული ხელოვნების ნიმუშები, თბ., 1953, თ. 2; დონინი ა., ადამიანები, კერპები და ღმერთები, თბ., 1965; მაკალათია ს., ჯეგე-მისარიონის კულტი ძველ საქართველოში, თბ., 1938; ჯავახიშვილი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 1, თბ., 1960, თ. 2; Boll F., Sternglaube und Sterndeutung, Lpz., 1918.

ა. *სოხაძე*.

**ასტრახანი,** ქალაქი, რსფსრ ასტრახანის ოლქის ცენტრი, მდ. ვოლგის დელტაში. მსხვილი სამრეწვ. და კულტ. ცენტრი, ვოლგა-კასპიის აუზის უმნიშვნელოვანესი სამდ. და საზღვ. ნავსადგური. სარკინიგზო კვანძი (ხაზები სარატოვის, ყიზლარისა და გურიევის მიმართულებით). 445 ათ. მცხ. (1974; 1939 წ. — 259 ათ., 1959 წ. — 305 ათ.).

ა-ს ძვ. ქართ. წყაროები „აშტრახანს" უწოდებენ. მდებარეობდა სავაჭრო გზების გადაკვეთაზე, რის შედეგად სწრაფად განვითარდა. 1395 ა. თემურლენგმა დაარბია, მალე ისევ აღორძინდა და XV ს-ში წარმოქმნილი ასტრახანის სახანოს სატახტო ქალაქი გახდა. 1556 ა. ივანე IV-მ დაიპყრო. 1558 აშენდა ახ. ციხე-გალავანი. ამ დროიდან ა. რუსეთის სამხრ.-აღმ. სასაზღვრო ციხესიმაგრედ იქცა. ა. ერთ-ერთი კერა იყო გლეხთა ანტიფეოდ. აჯანყებისა, რ-საც სტ. რაზინი ხელმძღვანელობდა. 1705—06 დასაწყისში ა-ში იფეთქა დიდმა აჯანყებამ (იხ. *ასტრახანის აჯანყება 1705—06*). XV—XVIII სს-ში ა-ზე გადიოდა საქართველოდან მოსკოვისაკენ მიმავალი გზა. ა-ში დროებით შეჩერებული თუ სამუდამოდ დასახლებული ქართვ. მწერლები აქ ნაყოფიერ ლიტ. საქმიანობას ეწეოდნენ. ა-ში მნიშვნელოვანი ნაწარმოებები შექმნეს არჩილ მეფემ, მ. ბარათაშვილმა, ო. ქობულაშვილმა, ვახტანგ VI-მ, ნ. ორბელიანმა, ზ. გაბაშვილმა, ა. ამილახვარმა, მ. ბაგრატიონმა და სხვ. ა-ში არიან დაკრძალული ვახტანგ VI, თეიმურაზ II, ტ. გაბაშვილი, გაიოზ რექტორი.

1901 ა-ში ჩამოყალიბდა ს.-დ. ჯგუფი, 1903 — რსდმპ კომიტეტი, რ-იც ქალაქში 1905 საყოველთაო გაფიცვას ხელმძღვანელობდა. 1918 წ. 25 იანვ. (7 თებ.) შეიარაღებული აჯანყების შედეგად ა-ში საბჭ. ხელისუფლება დამყარდა.

ა-ის მრეწვ. მთავარი დარგებია: კვების (თევზსაკონსერვო-მაცივარი, თევზის ქ-ნები), ლითონდასამუშ., ხის დასამუშ. და ქიმიური. არის ხორცკომბინატი, რძისა და ტყავის ქ-ნები, საკონდიტრო ფ-კები. მანქანათმშენებლობა ძირითადად ემსახურება თევზის მრეწვ. და ტრანსპორტს. არის ხის დასამუშ. მრეწვ., ამზადებენ აგურს, ცელულოზას, მუყაოს, ქაღალდს, სამშენებლო დეტალებს; ქიმ. მრეწვ. — მინის ბოჭკოსა და რეზინის ტექ. ნაკეთობებს; მსუბუქი მრეწვ. — კაპრონის ბადეს, ფეხსაცმლის, ბეწვეულის, სამკერვალო და ტრიკოტაჟის ნაწარმს. ა-ში წარმოებს ნავთობისა და ხე-ტყის გადატვირთვა.

ქალაქის ცენტრში დგას ქვის კედლებით გარშემორტყმული კრემლი (1580—1620, ოსტატები მ. ველიამინოვი, დ. გუბასტი) და მიძინების ტაძარი (1678—1710, დ. მიაკიშჩევი).

ა-შია თევზის მრეწვ. ტექ. ინ-ტი, სამედ. და პედ. ინ-ტები, როსტოვის რკინიგზის ტრანსპ. საინჟინრო ინ-ტის საღამოს განყ-ბა, ქ. გორკის წყლის სატრანსპ.-საინჟინრო ინ-ტის საღამოს დაუსწრებელი ფაკ-ტი, კონსერვატორია, 20 საშ. სპეცსასწავლებელი, კასპიის თევზის მეურნ. და ოკეანოგრაფიის სამეცნ.-კვლ. ინ-ტი, თართისნაირთა სამეცნ.-კვლ. ინ-ტი, მხა-

რეთმცოდნეობის მუზეუმი. ს. კიროვის სახლ-მუზეუმი, სამხატვრო გალერეა, დრამ. და მოზარდ მაყურებელთა თეატრები, ფილარმონია, ტელეცენტრი.

**ასტრახანის აჯანყება 1705 — 06,** სტრელეცების, ჯარისკაცების, რაბათის მოქალაქეთა და მუშა ხალხის ანტიფეოდ. აჯანყება ასტრახანში. გამოიწვია გადასახადების მეტისმეტად ზრდამ და ხელისუფალთა თვითნებობამ. ა. ა-ის უშუალო საბაბი გახდა პეტრე I-ის ბრძანება წვერ-ულვაშის მოპარსვისა და უცხოურ ტანსაცმელზე გადასვლის შესახებ. აჯანყება დაიწყო 1705 წ. 30 ივლ. და ვოლგისპირეთის სხვა ქალაქებიც მოიცვა. აჯანყებულები აჰყვნენ ვოლგას, ორჯერ ამაოდ სცადეს ცარიცინის აღება და უკან დაბრუნდნენ. მარცხით დასრულდა აგრეთვე მათი ცდა, მიემხროთ დონელი კაზაკები. აჯანყება გლეხური ხასიათის იყო — „ბოიართა და უცხოელთა წინააღმდეგ, ქრისტეს სარწმუნოებისა და მეფისათვის". მდიდარი ვაჭრები და სტრელეცების ზედაფენა ჩამოშორდნენ მას და მეფეს პატიება სთხოვეს. ამან გააადვილა აჯანყების ჩახშობა. 1706 წ. 13 მარტს ფელდმარშალმა ბ. შერემეტევმა ასტრახანი აიღო. 336 აჯანყებული სიკვდილით დასაჯეს, ბევრი ციმბირში გადაასახლეს.

**ასტრახანის ლაშქრობა,** განახორციელა ოსმალეთმა 1569 თავისი ვასალის — ყირიმის ხანის ლაშქრის მონაწილეობით. ოსმალეთს სურდა ქ. ასტრახანის ხელში ჩაგდება და რუს. უკუგდება ვოლგის აუზიდან, რ-საც იგი *ყაზანისა* და *ასტრახანის სახანოების* დაპყრობის შედეგად (1552—56) დაეუფლა. ვოლგის შესართავთან დამკვიდრებით ოსმალეთს განზრახული ჰქონდა რუსეთსა და კავკ. ქვეყნებს შორის დამყარებული პოლიტ. კონტაქტების (რუს. მეფის ივანე IV-ის დამოყვრება ჩერქეზთა მთავართან, კახთა მეფის *ლევან I-ის* მიერ რუს. ჯარის ჩაყენება კახეთში) და კავკასია-ახლო აღმ. ასპარეზზე რუსეთის გამოსვლის აღკვეთა. ასტრახანის დაპყრობით ოსმალეთი ვარაუდობდა ირანისა და ამიერკავკ. წინააღმდეგ აგრესიული ომების წარმოების ახ. პლაცდარმის შექმნასაც. ოსმალეთის მმართველ წრეებს აშფოთებდა, აგრეთვე ვოლგის სანაოსნო მაგისტრალის მეშვეობით ირანსა და ევროპას შორის სავაჭრო ურთიერთობის განვითარების პერსპექტივა, რასაც შეეძლო გამოეწვია ირანისა და ამიერკავკასიის საქონლის (ნედლი აბრეშუმი, ღვინო, ნიგოზი, ხელოსნობის ნაწარმი) ტრანზიტის გადანაცვლება ოსმ. საბაჟო კონტროლის ქვეშ მყოფ ახლო აღმ. საქარავნო გზებიდან რუსეთისაკენ.

ა. ლ-ში მონაწილეობდა 80 ათ. კაცი (ყირიმელი თათრები, ოსმალო სიფაჰიები, იანიჩრები). მოლაშქრეები ქ. კაფიდან გაემართნენ ასტრახანისაკენ. ოსმ. ფლოტი დონის მოსახვევამდე მივიდა, რის შემდეგ შეუძლებელი აღმოჩნდა გემებისა და საალყო არტილ. გადატანა ვოლგამდე. აქ ყირიმის თათრებმა და ოსმალებმა დიდი ზარალი განიცადეს რუს. ჯარის თავდასხმის შედეგად. ოსმ. შესუსტებულმა ლაშქარმა ასტრახანამდე მიაღწია, მაგრამ მისი აღება ვერ შეძლო. სექტემბრის ბოლოს მათ ასტრახანს მოხსნეს ალყა და ქ. აზოვისაკენ დაიხიეს. ა. ლ. მარცხით დამთავრდა. ჩაიშალა აგრეთვე ოსმ. ცდა, გაეყვანა არხი ვოლგასა და დონს შორის, რითაც მას სურდა სავაჭრო საქონელი, რ-იც გადაჰქონდა კასპიის ზღვითა და ვოლგით, წარმართულიყო მის ბატონობაში მოქცეული შავი ზღვისაკენ.

*წყარო.*: იბრაჰიმ ფეჩევის ცნობები საქართველოს და კავკასიის შესახებ, ს. ჯიქიას გამოც., თბ., 1964.

*ლიტ.*: Смирнов Н. А., Россия и Турция в XVI—XVII вв., М., 1946; Соловьев С. М., История России с древнейших времен, кн. 9, М., 1963; Mujassal Osmanli tarihi, c. 2, Ankara, 1958.

*ვ. ჩოჩიევი.*

**ასტრახანის ოლქი,** შედის რსფსრ-ში. შეიქმნა 1943 წ. 27 დეკ. ფართ. 44,1 ათ. $კმ^2$. მოსახლ. 868 ათ. კაცი (1970), მ. შ. 61% ქალაქად ცხოვრობს. ცენტრი — ქ. ასტრახანი. მდებარეობს კასპიისპირა დაბლობზე. ა. ო. სსრ კავშირის თევზისა და სუფრის მარილის მოსაპოვებელი მრეწვ. (უმთავრესად ბასკუნჩაკის ტბაში) ერთ-ერთი უდიდესი რ-ნია, თევზის გადასამუშ. საწარმოებია ვოლგის დელტაში, ძირითადად ასტრახანში (თევზსაკონსერვო და მაცივარი კომბინატი). გემთშემკეთებელი და გემთსაშენი (ს. კიროვის სახ. ვერფები და სხვ.) საწარმოები, თბომავალშემკეთებელი ქ-ნა, საკასრე ტარის და ხე-ტყის სახერხი საწარმოები, საკონსერვო, ტყავის ქ-ნები, ცხვრის ქურქის ფ-კა, საშენი მასალის წარმოება. ცელულოზა-მუყაოს კომბინატი, ტექ. მინის ბოჭკოს ქ-ნა. ვითარდება აირისა და ნავთობის მრეწვ. ასტრახანის სრესი. სოფ. მეურნ. მთავარი დარგია სახორცე-სამატყლე მეცხვარეობა და სახორცე-სარძევე მეცხოველეობა. მიწათმოქმედება განვითარებულია ვოლგა-ახტუბის ჭალაში. სარწყავ მიწებზე —მებახჩეობა (უმთავრესად საზამთრო) და მებოსტნეობა (უმეტესად პომიდორი), ბრინჯის ნათესები, ურწყავ მიწებზე — უმთავრესად მარცვლეული კულტურები.

**ასტრახანის სახანო,** თათართა ფეოდ. სახელმწიფო (დედაქალაქი ასტრახანი). შეიქმნა *ოქროს ურდოს* დაშლის შედეგად. XIV ს-ში ოქროს ურდოს ემირმა ჰაჯი ჩერქეზმა ასტრახანი დაიკავა და დამოუკიდებელ სამფლობელოდ აქცია. 1459—60 ა. ს. საბოლოოდ განცალკევდა. მის შემადგენლობაში შედიოდა ქვემო ვოლგისპირეთი და წინაკავკასიის ველები. სახანო ერთმანეთთან სუსტად დაკავშირებული ცალკეული ფეოდ. სამფლობელოების — ულუსებისაგან შედგებოდა. დასახლებული იყო თურქულენოვანი ტომებით, რ-ებიც ძირითადად მომთაბარე მესაქონლეობას მისდევდნენ. ყმები (ულუსების „შავი ხალხი") *იასაღს* უხდიდნენ ხანს და ამას გარდა, განიცდიდნენ ექსპლუატაციას სხვა, უფრო მცირე საერო და სასულ. ფეოდალთაგან. ხანის ხელისუფლებაც ფაქტობრივად ამ ფეოდალთა მიერ იყო შეზღუდული. XV ს. ბოლოს ა. ს. *ყირიმის სახანოს, ნოღაის ურდოსა* და სხვა პოლიტ. ერთეულთა სადავო ობიექტი გახდა. მათთან ბრძოლა რომ გაადვილებოდა, სახანო რუსეთს დაუახლოვდა და 1533 სამოკავშირო ხელშეკრულება დადო მასთან. 1554 რუს. მთავრობამ სამხ. ძალით მოახერხა ასტრახანიდან ყირიმის სახანოს ორიენტაციის მომხრე იამგურჩეი ხანის განდევნა და მის მაგივრად ტახტზე ისმაილ დერვიშ-ალი აიყვანა. 1556, როდესაც დერვიშ-ალიმ ყირიმის სახანოსა და ნოღაის ურდოს დახმარებით მოსკ. ვასალობაზე უარის თქმა გადაწყვიტა, რუს. მთავრობამ ახ. ლაშქრობა მოაწყო და საბოლოოდ შეიერთა ა. ს.

**ასტრო...** (ბერძნ. astēr — ვარსკვლავი), რთული სიტყვის შემადგენელი ნაწილი; მიუთითებს დამოკიდებულებას ვარსკვლავთან, ციურ სხეულებთან. მაგ., ასტრონომია, ასტროდინამიკა, ასტროფიზიკა და სხვ.

**ასტრობიოლოგია** (*ასტრო...* და *ბიოლოგია*), მეცნიერების დარგი, რ-იც იკვლევს სამყაროში სიცოცხლის არსებობის ყოველგვარ გამოვლინებას. ა. ეყრდნობა ასტრონ., ბიოლ. და ბიოქიმ. მეცნ. მიღწევებს. ზოგიერთი ამოცანის გადაწყვეტისას უკავშირდება კოსმ. ბიოლოგიასა და კოსმ. მედიცინას, რ-ებიც წარმოიშვა კოსმ. სივრცეში ადამიანის გასვლის შედეგად.


ასტრახანის აღება სტეფან რაზინის რაზმების მიერ 1670 წ. 24 აგვისტოს. XVII ს. გრავიურა.

ა-ის მნიშვნელოვანი პრობლემაა დედამიწაზე, როგორც კოსმ. სხეულზე, სიცოცხლის ჩასახვისა და განვითარების პირობების შესწავლა იმ დროისათვის, როდესაც ატმოსფერო არსებობდა თავდაპირველი შედგენილობით. ასეთ ატმოსფეროში გარე დასხივების ან ელექტრული განმუხტვის დროს შესაძლებელია წარმოშობილიყო საკმაოდ რთული ორგ. შენაერთები, რ-ებსაც დასაბამი უნდა მიეცათ სიცოცხლის განვითარებისათვის, რაც თანდათანობით წარმოქმნიდა ბიოსფეროს. მცენარეების მოქმედებით განპირობებული ფოტოსინთეზის შედეგად დედამიწის ატმოსფერო თანდათანობით მდიდრდებოდა ჟანგბადით. ამგვარად, ნებისმიერი ცთომილის ატმოსფეროში ჟანგბადის შემცველობა მასზე სიცოცხლის არსებობის სავარაუდო, მაგრამ არასაკმარისი ნიშანია.

XX ს. შუა წლებისათვის სხვადასხვა ცთომილის ფიზ. ბუნების შესახებ მოპოვებული მეცნ. ცნობები მოწმობენ, რომ მზის სისტემის ყველა ციურ სხეულზე როდია შესაძლებელი სიცოცხლის არსებობა. მაგ., მთვარეზე, მერკურიზე, ვენერაზე პრაქტიკულად არ არსებობს სიცოცხლე. ლაბორ. ცდებმა გვიჩვენა, რომ მარსზე, მეტად გაიშვიათებული ატმოსფეროს, წყლის ორთქლის უმნიშვნელო რაოდენობის, თხევადი წყლის არარსებობისა და დაბალი ტემპ-რის მიუხე-

ასტრახანის ოლქი



დავად, შესაძლებელია სიცოცხლის ზოგიერთი მიწიერი ფორმის არსებობა, მაგრამ ცთომილებზე სიცოცხლის არსებობის პრობლემის საბოლოო გადაწყვეტა შესაძლებელი გახდება მხოლოდ კოსმ. აპარატებით მათი უშუალო გამოკვლევის შემდეგ. კოსმონავტიკის მიღწევები საფუძველს გვაძლევს ვიფიქროთ, რომ მზის სისტემაში შემავალი დედამიწის მეზობელი ცთომილებისათვის ეს პრობლემა უახლოეს მომავალში გადაწყდება. ავტომ. ხელსაწყოების დახმარებით სხვა სხეულებზე სიცოცხლის არსებობის აღმოჩენის ცდების პროექტი ეყრდნობა ვარაუდს, რომ მათზე, ისევე როგორც დედამიწაზე, სიცოცხლეს ნახშირწყალბადოვანი საფუძველი აქვს.

ა-ის განსაკუთრებულ პრობლემას წარმოადგენს სიცოცხლის არსებობის ძიება მზის სისტემის გარეთ. ჩვენს გალაქტიკაში შესაძლებელია მრავალ ვარსკვლავს მოეპოვებოდეს ცთომილები, რ-თა ზედაპირზეც იქნება აუცილებელი პირობები სიცოცხლისა და თვით ცივილიზაციის არსებობისათვისაც.

*ლიტ*.: Любарский К. А., Очерки по астробиологии, М., 1962; Тихов Г. А., Астробиология, М., 1953; მისივე, Астроботаника, А.-А., 1949; Фирсов В. А., Жизнь вне Земли, пер. с англ., М., 1966.

**ასტრობოტანიკა** (*ასტრო*... და *ბოტანიკა*), *ასტრობიოლოგიის* ნაწილი, რ-იც სწავლობს ციურ სხეულებზე, პირველ რიგში მზის სისტემის ცთომილ მარსზე მცენარეული-სიცოცხლის არსებობის შესაძლებლობას. მარსის მიმართ გამოყენებულ იქნა ასეთი მეთოდი: ჯერ შეისწავლეს მარსის ზედაპირის „ზღვებიდან“ ანუ იმ ბნელი არეებიდან არეკვლილი სინათლე, სადაც ვარაუდობენ მცენარეების არსებობას. შემდეგ გამოკვლევის შედეგები შეუდარეს დედამიწის სხვადასხვა მხარეებში (ცხელსა და ცივ ქვეყნებში, დაბლობ და მაღალმთიან ადგილებში)არსებულ მცენარეთა ოპტ. თვისებების შესწავლის შედეგებს. ამ გზით დადგენილია, რომ მარსის „ზღვების“ ოპტ. თვისებები ემსგავსება დედამიწის მკაცრი კლიმ. ადგილების ოპტ. თვისებებს. ა-ს საფუძველი ჩაუყარა 1945 საბჭ. მეცნ. გ. ტიხოვმა. ა-ის ზოგიერთი დებულება სადაკოა.

*ლიტ*. იხ. სტ-თან ასტრობიოლოგია.

**ასტროგადამწოდი**, ვარსკვლავისაკენ ან მნიშვნელოვნად დაშორებული ცთომილისაკენ მიმართულების მაფიქსირებელი მინიატიურული ტელესკოპის სახის ბორტხელსაწყო საფრენ აპარატებსა და გემებზე. ა. მგრძნობიარე ფოტომიმღებებით და სხვა დამხმარე ხელსაწყოებით აღრიცხავს ტელესკოპის ოპტ. ღერძის გადახრას ვარსკვლავისკენ მიმართული წრფიდან. ა-ს იყენებენ ნავიგაციის ამოცანების ასტრონ. მეთოდით ამოხსნისას, გიროსტაბილიზებული ბაქნების ასტროკორექციისათვის (იხ. *გიროსტაბილიზებული ბაქანი* და *ასტროკორექცია*), აგრეთვე ორიენტაციის ზუსტ სისტემებში პოზიციურ გადამწოდად.

**ასტროგრაფი** (*ასტრო*... და ბერძნ. graphō — ვწერ), ასტრონომიული ინსტრუმენტი, რ-ის დანიშნულებაა ვარსკვლავიერი რუკების შედგენის, ასტრომეტრიული, ასტროფოტომეტრიული და სხვ. მიზნით მნათობებისა და ცის უბნების ფოტოგრაფირება. ა-ის ობიექტივი აქრომატიზებულია ფოტოგრაფიული სხივებისათვის და შედარებით დიდ ველზე იძლევა აბერაციებით ნაკლებად დამახინჯებულ გამოსახულებას. ა. შედგება სამი ძირითადი ნაწილისაგან: ობიექტივისა, კამერა-ობსკურისა (ტელესკოპის მილი) და ფოკალურ სიბრტყეში მოთავსებული ფირფიტსათავსისაგან, რ-იც ისეა მოწყობილი, რომ შეიძლება მისი გადაადგილება ოპტ. ღერძის გასწვრივ, მის მართობულ სიბრტყეში და აგრეთვე მისი ღერძის ირგვლივ შემობრუნება. ფირფიტსათავსი აღჭურვილია სწრაფმოქმედი საკეტით. ძირითადი მილის პარალელურად მოთავსებულია მეორე სამზერი მილი, რ-ითაც ხანგრძლივი ექსპოზიციის დროს საკონტროლო ვარსკვლავს უთვალთვალებენ. არსებობს მოკლეფოკუსიანი ა., რ-საც დიდი მხედველობის ველი აქვს და გრძელფოკუსიანი, რ-საც მცირე ველი და დიდი მასშტაბი აქვს. თანამედროვე დიდ ტელესკოპებს — რეფრაქტორებს და რეფლექტორებს ცის ფოტოგრაფირებისათვის იყენებენ. ამდენად ისინი ყველანი ა-ებია. გავრცელებულია ორი შეკავშირებული პარალელური ასტრონ. მილისაგან შედგენილი ორმაგი ა. ასეთ ა-ებს იყენებენ ცის ერთი და იმავე არის სპექტრის ორ უბანში ერთდროული ფოტოგრაფირებისათვის.

**ასტროდინამიკა** (*ასტრო*... და *დინამიკა*), ცის მექანიკის თანამედროვე დარგი, შეისწავლის ხელოვნური კოსმოსური სხეულების (დედამიწისა და მთვარის ხელოვნური თანამგზავრების, კოსმ. ხომალდებისა და ზონდების, ავტომ. საპლანეტათშორისო სადგურების და სხვ.) მოძრაობას. ა. წარმოიშვა კოსმონავტიკის განვითარებასთან ერთად. სამეცნ. ლიტ-რაში მას კოსმოდინამიკას, ზოგჯერ კი ცის ბალისტიკას ან კოსმ. ფრენის მექანიკას უწოდებენ.

კლასიკური ცის მექანიკა ბუნებრივი ციური სხეულების მოძრაობის შესწავლისას ძირითადად შემოიფარგლება ამ სხეულების ურთიერთმიზიდულობის ნიუტონისეული ძალებით. ა-ის ამოცანა კი უფრო ფართოა; იგი შეისწავლის აგრეთვე მოძრავ ხელოვნურ ციურ სხეულზე დედამიწის ატმოსფეროს წინაღობის, მზის სხივების წნევის, დედამიწის მაგნ. ველის და ამავე სხეულზე მოთავსებული ძრავების წევის ძალის მოქმედებას. ყველა ამ ძალის გათვალისწინებით მიიღება ხელოვნური აპარატის მოძრაობის გაცილებით უფრო რთული განტოლებები, ახ. ტიპის ორბიტები და ზოგჯერ ისმება სრულიად ახალი, კლასიკური ცის მექანიკის ამოცანებისაგან განსხვავებული ამოცანები. ერთ-ერთი ასეთი ამოცანაა ხელოვნური კოსმ. სხეულის ორბიტის დაპროექტება, რაც იმაში მდგომარეობს, რომ განისაზღვროს სხეულის გაშვების ისეთი პირობები და მართვის პროგრამა, რ-იც სხეულის ფაქტობრივ მოძრაობას დაუმორჩილებს გაშვების მიზნიდან გამომდინარე წინასწარ დადგენილ მოთხოვნებს ტრაექტორიის მიმართ. სხეულის მოძრაობის განტოლებების შედგენისას იყენებენ ანალიზური მექანიკის, აეროდინამიკის, ფიზ. და გეოფიზ., ნავიგაციის, ავტომ. მართვისა და ოპტიმალური პროცესების მონაცემებსა და მეთოდებს. ამდენად ა. ჩამოთვლილი სამეცნ. და ტექ. დარგების საინჟინრო გამოყენებაა კოსმ. აპარატების გაფრენათა განხორციელების საქმეში. ხელოვნური ციური სხეულების მოძრაობის შესწავლა იწყება მათი გაშვების მომენტიდან: სხეულებს უშვებენ რაკეტის საშუალებით. რაკეტა, თავდაპირველად ნელა, ხოლო შემდეგ სულ უფრო სწრაფად შორდება დედამიწის ზედაპირს. ამ დროს რაკეტაზე მოქმედი მთავარი ძალა რეაქტიული წევაა. გარდა ამისა, მასზე მოქმედებს დედამიწის მიზიდულობა და ატმოსფეროს წინაღობა. როდესაც რაკეტის უკანასკნელი საფეხურის ძრავები ამოწურავს საწვავს და წყვეტს მოქმედებას, კოსმ. აპარატი ან ხომალდი ავტომატურად გამოეყოფა რაკეტას და იწყებს პასიურ, უმართავ მოძრაობას დედამიწის მიმართ ე. წ. საწყის ორბიტაზე. ამ მომენტს ეწოდება ხელოვნური ციური სხეულის დედამიწის მიმართ ორბიტაზე გასვლის მომენტი; ტრაექტორიის იმ ნაწილს, სადაც მოძრაობა წარმოებს რაკეტული ძრავების მოქმედებით, ტრაექტორიის აქტ. უბანი ეწოდება. ხელოვნური ციური სხეულის შემდგომი მოძრაობა განისაზღვრება ორბიტაზე გასვლის მომენტში მისი მდებარეობის, სიჩქარის და მასზე მოქმედი ძალების გათვალისწინებით შედგენილ მოძრაობის განტოლებათა საფუძველზე. პრაქტიკულად, ავტომ. მართვის აბსოლ. სიზუსტით განხორციელება შეუძლებელია, ამიტომ საჭიროა წინასწარ შეფასდეს მდებარეობისა და სიჩქარის ცდომილებანი, რ-ებიც სხეულს ექნება აქტ. უბნის ბოლოს, რათა არ მოხდეს დასახული ორბიტიდან საგრძნობი გადახვევა. ისეთი ამოცანები, როგორიცაა ხელოვნური თანამგზავრის გაყვანა დედამიწის ირგვლივ სტაციონარულ ორბიტაზე, ხელოვნური თანამგზავრის გადაყვანა ერთი ორბიტიდან მეორეზე, პლანეტის ირგვლივი ორბიტიდან პლანეტათშორის სივრცეში გასვლა, ერთი კოსმ. აპარატის მეორესთან მიახლოება და დაშორება, კოსმ. გაფრენა-გამოფრენა მთვარეზე ან რომელიმე პლანეტაზე და სხვ. ხორციელდება რაკეტული ძრავებით, როდესაც ძრავებს რთავენ გარკვეულ მომენტში მოკლე ხნით (მყისიერი იმპულსები) ან საკმაოდ დიდი ხნით (დამატებითი წევა). ა. საშუალებას იძლევა განისაზღვროს საჭირო იმპულსებისა და დამატებითი წევის ოპტიმალური სიდიდე, მიმართულება და მოქმედების ხანგრძლივობა. მაგ., თუ საჭიროა ამოცანის განხორციელება მინ. ენერგიის ხარჯვით, იმპულსი და დამატებითი წევა უნდა იყოს რაც შეიძლება ნაკლები.

მოძრაობის ოპტიმალური მართვის პროგრამების დამუშავება მოითხოვს მართვის მათ. თეორიის (დინამ. პროგრამირების, პონტრიაგინის მაქსიმუმის მეთოდების და სხვ.) გამოყენებას. ამჟამად ა-ში ინტენსიურად მუშავდება დამატებითი მცირეწევიანი ხელოვნური ციური სხეულების ოპტიმალური მოძრაობის საკითხები. პრაქტ. გამოყენება ერთი ორბიტიდან მეორეზე გადასვლისას უშუალოდ უკავშირდება კოსმ. აპარატების კონსტრუირებისა და მათი ავტომ. მართვის რიგ საინჟინრო-ტექ. საკითხებს.

ხელოვნური ციური სხეულების მოძრაობის განსასაზღვრად საჭიროა აიგოს ისეთი თეორია, რ-იც საშუალებას მოგვცემს გამოვთვალოთ მათი მდებარეობა და სიჩქარე ნებისმიერი მომენტისათვის, თუკი ცნობილია ამ სხეულების საწყისი მდებარეობა, სიჩქარე და მათზე მოქმედი პასიური და აქტ. ძალების პარამეტრები. ა. ამ მიზნით ფართოდ იყენებს რიცხვით მეთოდებსა და თანამედროვე ელექტრონულ გამომთვლელ მანქანებს. ა. ამუშავებს პლანეტათშორის ფრენაში ორბიტების სტაბილიზაციისათვის ტრაექტორიათა კორექციის საკითხებს.

კოსმოსში მეცნ. ექსპერიმენტების ჩასატარებლად ზოგჯერ საჭიროა ვიცოდეთ, როგორ იცვლება კოსმ. აპარატის ორიენტაცია ორბიტაზე მისი ინერციის ცენტრის გადატანითი მოძრაობისას. ასეთი ამოცანები წამოიჭრება ხოლმე, მაგ., დედამიწაზე კოსმ. აპარატის დაბრუნების, მთვარეზე ან ცთომილებზე დაშვების, ფრენის დროს მზეზე ორიენტირებისა და სხვ. შემთხვევაში, როდესაც აუცილებელია კოსმ. აპარატის სათანადო მართვა ინერციის ცენტრის გარშემო. ზემოთ ჩამოთვლილი ფაქტორების გარდა, ფრენის დროს კოსმ. აპარატზე მოქმედებს აგრეთვე კოსმ. აპარატის რთული ფორმით გამოწვეული გრავიტაციული ძალების ბრუნვითი მომენტები. ა. განიხილავს კოსმ. აპარატზე ყველა შემაშფოთებელი მო-

მენტის მოქმედებას და სათანადოდ შერჩეული კოორდინატთა სისტემის მიმართ რომელიმე მიმართულების სტაბილიზაციის პირობებს. სტაბილიზაციას ახორციელებს კოსმ. აპარატის ბორტზე მოთავსებული მბრუნავი მქნევარები (გიროსკოპული სტაბილიზატორები), რეაქტიული ძრავები და სხვ. საშუალებანი.

ა-ის განვითარება მოითხოვს ჩვენი პლანეტური სისტემის მახასიათებლების (დედამიწისა და სხვა პლანეტების მზემდე მანძილების, პლანეტათა მასების და სხვ.) მნიშვნელობათა შემდგომ დაზუსტებას, მიუხედავად იმისა, რომ ისინი განსაზღვრულია ისეთი მაღალი სიზუსტით, რ-იც კლასიკური ცის მექანიკის ამოცანების გადაწყვეტის, მზისა და მთვარის, ცთომილების თანამგზავრების დაბნელებათა და სხვ. მოვლენათა წინასწარ გამოთვლის საშუალებას იძლევა.

*ლიტ.*: Белецкий В. В., Движение искусственного спутника относительно центра масс, М., 1965; მისივე, Очерки о движении космических тел, М., 1972; Дубошин Г. Н., Охоцимский Д. Е., Некоторые проблемы астродинамики и небесной механики, «Космические исследования», 1963, т. 1, в. 2; Кинг-Хили Д., Теория орбит искусственных спутников в атмосфере, пер. с англ., М., 1966; Левантовский В. И., Небесная баллистика, М., 1965; Проблемы движения искусственных небесных тел, М., 1963; Проблемы ориентации искусственных спутников Земли, пер. с англ., М., 1966.

**ასტროიდი** (*ასტრო...* და ბერძნ. eidos—სახე), ბრტყელი წირი, რ-საც აღწერს წრეწირის ნებისმიერი $P$ წერტილი მასზე ოთხჯერ დიდი რადიუსის უძრავ წრეწირზე შიგნით უსრიალოდ გორვის დროს. ა. ეკუთვნის ჰიპოციკლოიდებს (იხ. *ჰიპოციკლოიდი და ეპიციკლოიდი*). თუ კოორდინატთა ღერძები ა-ის წვეროებზე გადის (ნახ. 1.), მაშინ მის განტოლებას შემდეგი სახე ექნება: $x^{2/3}+y^{2/3}=a^{2/3}$, სადაც $a$ უძრავი წრეწირის რადიუსია. ა-ის მიერ შემოსაზღვრული ფართობი უდრის უძრავი წრის ფართობის 3/8-ს, ხოლო მისი სიგრძე—ამ წრეწირის ექვსმაგ რადიუსს. ა-ის ნებისმიერ წერტილზე გავლებული მხების მიერ კოორდინატთა ღერძებთან გადაკვეთით მიღებული მონაკვეთის სიგრძე მუდმივია და უდრის $a$-ს (ნახ. 2).

**ასტროკოლორიმეტრია** (*ასტრო...* და ლათ. color—ფერი, ბერძნ. metreō — ვზომავ), დამზერითი ასტროფიზ. დარგი, იყენებენ ციურ მნათობთა ფერის განსაზღვრისათვის. ფერის ობიექტური, რაოდენობრივი განსაზღვრის საფუძველზე გამოითვლიან მნათობის გამოსხივების ენერგიის სპექტრულ განაწილებას, ტემპ-რასა და სხვ. ფერი გამოიხატება ან მნათობის გამოსხივების იმ ტალღის სიგრძით, რ-იც უმეტესად აქტიურად მოქმედებს სინათლის მიმღებზე — თვალზე, ფოტოემულსიაზე, ფოტოელემენტზე, ან მისი სპექტრის ერთმანეთისაგან დაშორებულ ორ უბანში გამავალ სინათლის ნაკადთა ფარდობით (ფერის მაჩვენებელი). თანამედროვე ა. ეყრდნობა განსაზღვრას უმთავრესად სპექტრის სამ უბანში: ვიზუალურში, რ-საც შეესაბამება უმეტესად აქტ. ტალღის სიგრძე — 5500 ანგსტრემი, ცისფერში — 4500 ანგსტრემი, ულტრაიისფერში — 3600 ანგსტრემი. ამასთანავე დამუშავებულია სპექტრის მრავალ უბანში ჩატარებულ განსაზღვრაზე დამყარებული მრავალფეროვანი კოლორიმეტრიის სხვადასხვა სისტემა. მნათობის ფერის განსაზღვრისას ყველა შემთხვევაში აუცილებელია წინასწარ გამოვრიცხოთ მასზე სინათლის ვარსკვლავთშორისული და ატმ. შთანთქმის გავლენა.

**ასტროკორექცია** (*ასტრო...* და ლათ. correctio — მიმართულება), კოსმოსური საფრენი აპარატის *გიროსტაბილიზებული ბაქნის* კუთხური მდებარეობის შესწორება იმ *ასტროგადამწოდის* სიგნალთა მიხედვით, რ-იც განსაზღვრავს მიმართულებას ვარსკვლავების ან სხვა ციურ ორიენტირთა მიმართ. ა-ს იყენებენ ბაქნის მოცემული კუთხური მდებარეობის საგრძნობლად დარღვევის შემთხვევაში.

**ასტროლაბი** (გვიანდ. ლათ. astrolabium<*ასტრო...* და ბერძნ. labē—დაჭერა), უძველესი ასტრონომიული და გეოდეზიური ხელსაწყო. გამოიგონა ჰიპარქემ ძვ. წ. II ს. დასასრულს. თავდაპირველად ა. წარმოადგენდა ვერტ. ჩამოსაკიდ ბრინჯაოს წრეს, რ-ითაც ჰორიზონტზე ვარსკვლავთა სიმაღლეს საზღვრავდნენ, შემდეგ ა-ს დაუმატეს ლიმბი—ჰორიზ. წრე გრადუსული დანაყოფებიანი და წყვილდიოპტრიანი უძრავი და მოძრავი *ალიდადა*, ხოლო XVII ს. დასასრულს — ჭოგრი. ა. თანამედროვე კუთხსაზომი ხელსაწყოს — *თეოდოლიტის* წინამორბედია. საზღვაოსნო პრაქტიკაში ა. შეცვალა *სექსტანტმა*. პრიზმულ ა-ს დღესაც იყენებენ. მას აქვს ჰორიზონტურად დაყენებული ჭოგრი, ჭოგრის ობიექტივის წინ — ორწახნაგა პრიზმა და ვერცხლისწყლიანი ხელოვნური ჰორიზონტი. პრიზმული ა-ით განისაზღვრება ადგილ. დრო და განედი. საქართვ. მეცნ. აკად. ს. ჯანაშიას სახ. სახელმწ. მუზეუმში დაცულია ვახტანგ VI-ის დროინდელი ა.

*ნ. თევზაძე.*

**ასტროლოგია** (*ასტრო...* და ბერძნ. logos — მოძღვრება), ვარსკვლავთმისნობა, ცრუ მოძღვრება, რ-ის თანახმადაც ვითომდა შესაძლებელია ცაზე მნათობთა განლაგების მიხედვით ისტ. მოვლენათა, ადამიანის ან მთელი სახელმწიფოს ბედის წინასწარმეტყველება. ა. წარმოიშვა შორეულ წარსულში, როდესაც ადამიანმა არ იცოდა ბუნების მოვლენათა მიზეზები და მათ ზებუნებრივი ძალების მოქმედებას მიაწერდა. განსაკუთრებულ მნიშვნელობას ანიჭებდნენ ციურ სხეულებს: მზეს, მთვარეს, მერკურის, ვენერას, მარსს, იუპიტერსა და სატურნს. მათი ურთიერთგანლაგებისა და *ზოდიაქოს* 12 თანავარსკვლავედის ან ჰორიზ. მხარეების მიმართ მათი მდებარეობის მიხედვით ადგენდნენ ე. წ. *ჰოროსკოპს*, რ-ითაც ვითომდა შეიძლებოდა ადამიანის მომავლის, ომის შედეგისა და სხვა მოვლენების წინასწარმეტყველება. შუა საუკუნეების ევროპაში ა-მ იმდენად მოიკიდა ფეხი, რომ მას სკოლებში ასწავლიდნენ, მიღებული იყო მეფეთა კარზე. ბუნების კანონების აღმოჩენამ გამოააშკარავა ა-ის სიყალბე. მიუხედავად ამისა, ზოგიერთ კაპიტალ. სახელმწიფოში დღესაც არსებობს ასტროლოგიური საზ-ები, გამოდის სპეც. ჟურნალები.

**ასტრომეტრია** (*ასტრო...* და ბერძნ. metreō — ვზომავ), ასტრონ. ერთ-ერთი ძირითადი, კლასიკური დარგი, რ-ის საგანია ცაზე კოორდინატთა ინერციული სისტემის აგება (ასტრონ. სხვა დარგებთან — ცის მექანიკასა და ვარსკვლავთა ასტრონომიასთან ერთად) და ამის საფუძველზე ცის სხეულთა ზუსტი მდებარეობისა და მოძრაობის განსაზღვრა, მნათობთა პარალაქსების, დედამიწის ღერძული ბრუნვის, პოლუსის მოძრაობისა და განედთა ვარიაციების შესწავლა, *დროის სამსახური*. XX ს. 50—60 წწ. კოსმ. გამოკვლევების პროგრესთან დაკავშირებით ა-ის წინაშე წამოიჭრა ახ. ამოცანები: ცაზე სწრაფად მოძრავი ობიექტების (ხელოვნური თანამგზავრების) კოორდინატების განსაზღვრა; ასტრომეტრიულ გაზომვათა ჩატარება კოსმ. აპარატების ბორტიდან, მთვარის ზედაპირიდან; ხელოვნური თანამგზავრებისა და კოსმ. ზონდების ორიენტირება: ორიენტირება მთვარეზე და სხვ. პლანეტებზე და ა. შ. ა. ამუშავებს დაკვირვებათა მეთოდებს და ხელსაწყოების ახ. კონსტრუქციებს, იკვლევს ფაქტორებს, რ-ებიც ა-იულ დაკვირვება-გაზომვების სიზუსტეზე მოქმედებენ (ატმ. რეფრაქცია, სითბური ეფექტები, ინსტრუმ. ცდომილებანი და სხვ.). ა-იულ გამოკვლევათა შედეგებს ფართოდ იყენებენ ცის მექანიკაში, ვარსკვლავთა ასტრონომიაში, გეოდეზიაში, გეოგრ. კოორდინატების განსაზღვრის საქმეში და კოსმონავიგაციაში. ა-იული დაკვირვებები იძლევა მასალას *ფუნდამენტურ ასტრონომიულ მუდმივათა* განსაზღვრისათჳს, კერძოდ, მზის *პარალაქსისა* და *ასტრონომიული ერთეულის* გამოსათვლელად, თუმცა ეს ამოცანა ახლა უფრო ზუსტად წყდება პლანეტების რადიოლოკაციის მეშვეობით. ა-ის დარგებია *სფერული ასტრონომია* და *პრაქტიკული ასტრონომია*.

ა-ის ძირითადი ნაწილია ფუნდამენტური ა., რ-ის მთავარი ამოცანა ცის კოორდინატთა ძირითადი სისტემის აგებაა. ამგვარი სისტემის ასაგებად ადგენენ ვარსკვლავების ფუნდამენტურ კატალოგებს, რ-ებიც მოიცავს შერჩეულ, საყრდენ ვარსკვლავთა უზუსტეს კოორდინატებსა და საკუთარ მოძრაობათა მნიშვნელობებს. ცის მნათობთა კოორდინატების განსაზღვრის კლასიკური ხერხია საპასაჟო იარაღით, მერიდიანული წრით და ვერტიკალური წრით დაკვირვება მნათობებზე, როცა ისინი მერიდიანზე გადიან. გავლის მომენტის დადგენით მიიღება მნათობის პირდაპირი აღვლენა; მერიდიანული ან ვერტ. წრის საშუალებით იზომება მნათობის ზენიტური მანძილი მისი კულმინაციის მომენტში, საიდანაც მიიღება მნათობის დახრილობა. ამ გაზომვების დამუშავებისას აუცილებელია გათვალისწინებულ იქნეს *რეფრაქციის*, აბერაციის (იხ. *აბერაცია სინათლისა*), *პრეცესიის*, *ნუტაციის* გავლენა, აგრეთვე ხელსაწყოებისა და ის სხვა ცდომილებანი, რაც დაკვირვებებს ახლავს. ა-ში იყენებენ კოორდინატთა განსაზღვრის აბსოლ. და დიფერენც. ანუ ფარდობითი მეთოდს. პირველ შემთხვევაში მონაცემებს ღებულობენ უშუალოდ საკუთარი დაკვირვებებიდან; მეორეში მნათობთა კოორდინატები განისაზღვრება საყრდენი ვარსკვლავების მიმართ, რ-თა კოორდინატები აღებულია რომელიმე ფუნდამენტური კატალოგიდან. დაკვირვების შედეგები ქვეყნდება ვარსკვლავთა კატალოგების სახით. როგორი სრულყოფილიც არ უნდა იყოს დაკვირვების ხელსაწყოები, დაკვირვებათა ხარისხი და მათი დამუშავების მეთოდები, მიღებული კატალოგი არასოდეს არაა დაზღვეული ე. წ. სისტემატური ცდომილებისაგან; მათი დადგენა ა-ის ერთ-ერთი ურთულესი საკითხია. თანამედროვე ფუნდამენტურ კატალოგებში მოცემულ კოორდინატთა ცდომილება არ აღემატება $\pm 0{,}1''$. ა-ის მნიშვნელოვან ნაწილს წარმოადგენს ფოტოგრ. ა., რ-იც მნათობთა ფოტოგრაფირებითა და ფოტონეგატივებზე მათი მდებარეობის განსაზღვრით იმავე ამოცანებს წყვეტს. განსაკუთრებით ნაყოფიერად იყენებენ ფოტოგრ. მეთოდს ვარსკვლავთა საკუთარი მოძრაობების, პარალაქსების, მზის სრული დაბნელებისას აინშტაინის ეფექტის განსაზღვრისათვის. ფოტოგრ. განსაზღვრის სიზუსტე თითქმის 2-ჯერ აღემატება მერიდიანულს. ამჟამად მნათობთა საკუთარი მოძრაობების განსაზღვრის მიზნით, ხშირად მიმართავენ შორეულ გალაქტიკებს, რ-ებიც ათეული მილიონობით სინათლის წლით არიან დაშორებული, ამიტომ პრაქტიკულად უძრავად წარმოგვიდგებიან ცაზე და კარგ საყრდენ სისტემას ქმნიან, რაც კიდევ უფ-



ნახ. 1.



ნახ. 2.

ასტროიდი.

რო აუმჯობესებს ცის სხეულთა მდებარეობის განსაზღვრის სიზუსტეს.

ა. ასტრონ. უძველესი დარგია. ჯერ კიდევ ძვ. წ. IV ს. ჩინეთში უკვე ჰქონდათ ვარსკვლავთა კატალოგები (ში შენი). ძვ. ბერძენმა ასტრონომმა *ჰიპარქემ* შეადგინა 1022 ვარსკვლავის კატალოგი; მან აღმოაჩინა პრეცესიის მოვლენა, რაც ძველი დროის ერთ-ერთ უდიდეს აღმოჩენად ითვლება. დიდი როლი შეასრულა პტოლემეს 1022 ვარსკვლავის კატალოგმაც (138 წ.). არმილარული სფეროს საშუალებით შედგენილი ამ კატალოგის სიზუსტე ±15′-ით გამოიხატებოდა. მისი რევიზიის საფუძველზე მნიშვნელოვანი კატალოგი შექმნა *ულუღ-ბეგმა* (XV ს.). არაოპტ. ხელსაწყოების გამოყენებით შედგენილ კატალოგთა შორის უდიდესი სიზუსტისა იყო (±2′) ი. ჰეველიუსის კატალოგი (XVII ს., პოლონეთი).


ასტრონომია. ანდრომედის ნისლეული (მესიე 31). ჩვენი გალაქტიკის მსგავსი უახლოესი სპირალური გალაქტიკა.

დაკვირვების ახ. მეთოდებისა და ოპტ. ხელსაწყოების შემოღებამ მკვეთრად გაზარდა კატალოგების სიზუსტე. XVII ს. ბოლოს დაარსებული გრინვიჩის ობსერვატორია (ინგლისი) პოზიციური ასტრონ. ცენტრი გახდა და ეს მნიშვნელობა მან XIX ს. 40-იან წწ-მდე შეინარჩუნა, ვიდრე პულკოვოს ობსერვატორიამ არ გამოსცა კიდევ უფრო ზუსტი კატალოგი.

თანამედროვე ა-ის დასაბამად ითვლება გრინვიჩის ობსერვატორიაში ჩატარებული სამუშაოები. ინგლ. ასტრონომებმა ჯ. ფლემსტიდმა, ნ. მასკელინმა და, განსაკუთრებით, ჯ. ბრედლიმ, რ-მაც სინათლის აბერაცია და დედამიწის ღერძის ნუტაცია აღმოაჩინა, განავითარეს ასტრომეტრიული ხელსაწყოებით გამოკვლევისა და დაკვირვებათა დამუშავების რაციონალური მეთოდები და კოორდინატთა განსაზღვრის სიზუსტე დღევანდელს დაუახლოვეს.

პულკოვოს ობსერვატორიის გახსნის შემდეგ (1839) ა-ში დაიწყო ახალი ხანა. XIX—XX სს-ში ა-ის განვითარებაში დიდი წვლილი შეიტანეს გერმ., საფრ., აშშ-ის (ვაშინგტონის), სამხრ. აფრიკის (კეიპტაუნის) და სხვა ობსერვატორიებმა. ფართო გამოყენება ჰპოვეს გერმ. ასტრ. საზ-ბის ფუნდამენტურმა კატალოგებმა და ამერ. ბოსიელემა კატალოგმა (33342 ვარსკვლავი).


ასტრონომია. სპირალური ნისლეული მესიე 81.

დიდი მნიშვნელობის საერთაშ. ღონისძიება იყო ვარსკვლავთა კოორდინატების კატალოგის შედგენის მიზნით ე. წ. ნორმალური ასტროგრაფებით მთელი ცის ფოტოგრაფირება, მე-11 ვარსკვლავიერ სიდიდემდე ვარსკვლავთა ჩათვლით (1887).

1939 სსრკ-ში რამდენიმე ათეული ათასი ვარსკვლავის, მცირე ცთომილისა და შორი გალაქტიკების მერიდიანული და ფოტოგრ. დაკვირვებების საფუძველზე დაიწყო დიდი სამუშაო მკრთალ ვარსკვლავთა ფუნდამენტური კატალოგის შესადგენად. 50-იან წლებში ეს სამუშაო გაფართოვდა, სსრკ ჩაება საერთაშ. წამოწყებაში, რ-ის მიზანია მთელ ცაზე განლაგებული 40 ათ. საყრდენი მკრთალი ვარსკვლავის კატალოგის შედგენა.

*ლიტ.*: Блажко С. Н., Курс практической астрономии, 3 изд., М.—Л., 1951; Бугославская Е. Я., Фотографическая астрометрия, М.—Л., 1947; Зверев М. С., Фундаментальная астрометрия, «Успехи астрономических наук», 1950—54, т. 5—6; Подобед В. В., Фундаментальная астрометрия, 2 изд., М., 1968.

**ასტრონავტი** (*ასტრო*... და ბერძნ. nautēs — ზღვაოსანი), იგივეა, რაც *კოსმონავტი*. ტერმინი „ა." გავრცელებულია აშშ-ში და ზოგიერთ სხვა ქვეყანაში.

**ასტრონავტიკა**, იგივეა, რაც *კოსმონავტიკა*.

**ასტრონომია** (ბერძნ. astronomia, < *ასტრო*... და ბერძნ. nomos — კანონი), ვ ა რ ს კ ვ ლ ა ვ თ მ რ ი ც ხ ვ ე ლ ო ბ ა მეცნ. დარგი. შეისწავლის ცის ანუ კოსმ. სხეულთა ხილულ და ნამდვილ მდებარეობას, მათს განაწილებასა და მოძრაობას სივრცეში, აგებულებას, ფიზ. თვისებებს, ურთიერთკავშირსა და განვითარებას. ეს სხეულებია: მზე, პლანეტები და მათი თანამგზავრები (დედამიწა-მთვარის ჩათვლით), კომეტები, მეტეორიტები, ვარსკვლავები, გალაქტიკები, აგრეთვე პლანეტათშორისი, ვარსკვლავთშორისი და გალაქტიკათშორისი სივრცის აიროვანი და მტვროვანი „ნისლეულები" (ატომების, ელექტრონების, მოლეკულების და წვრილ-წვრილი მყარი ნაწილაკების ერთობლიობა) და სხვ. ა-ის კვლევის ასპარეზი მეტად ფართოა და მოიცავს სამყაროს იმ ნაწილს, რ-იც მისაწვდომია დაკვირვებისათვის თანამედრ. ოპტიკით, რადიოხელსაწყოებით და სხვ. სხვადასხვა ხელსაწყოების და მეთოდების განვითარება და სრულყოფა თანამიმდევრულად აფართოებს დაკვირვებისათვის მისაწვდომ სივრცეს. ამჟამად იგი 6—8 მლრდ. სინათლის წლის ტოლი რადიუსით შემოსაზღვრული სფეროა. მასში ხდება ცის სხეულთა ჩამოთვლილი კატეგორიების მრავალი სახეობის, მოვლენის დაკვირვება და შესწავლა.

ა-ის ძირითადი მეთოდებია: დაკვირვება შეუიარაღებელი თვალით და ტელესკოპით, სპეციფ. ფიზ. ხერხების (*სპექტროსკოპია, ფოტომეტრია*, რადიოგამოსხივების რეგისტრაცია, *რადიოლოკაცია* და სხვ.) და მათ. აპარატის გამოყენება, დაკვირვება-გაზომვები ხელოვნურ კოსმ. სხეულებზე (თანამგზავრები, ავტომ. სადგურები) დადგმული აპარატებით, ექსპერიმენტები კოსმ. სივრცეში და კოსმ. სხეულთა უშუალო გარემოში (მაგ., მთვარის ზედაპირზე, ვენერას ატმოსფეროში). ცის სხეულებზე ყველა ფაქტობრივი ცნობის წყარო ელექტრომაგნ. ტალღებია (სინათლე, რენტგენის სხივები, რადიოტალღები და სხვ.), რ-საც ეს სხეულები გამოასხივებენ, შთანთქავენ ან არეკლავენ. ამ ტალღების ანალიზის შედეგად ვაგროვებთ ასტრონ. ინფორმაციას. კოსმ. ერის დაწყებამდე მხოლოდ მეტეორიტები წარმოადგენდნენ ცის სხეულთა შორის იმ ნიმუშებს, რ-თა უშუალო ნახვა და გამოკვლევა შეიძლებოდა. ამჟამად, კოსმ. ერაში, შესაძლებელია ექსპერიმენტების განხორციელება კოსმ. სივრცეში, მთვარისა და დედამიწის უახლოეს პლანეტათა ზედაპირზე, ადამიანმა მთვარის ნიადაგის ნიმუშიც კი ჩამოიტანა დედამიწაზე. ამავე დროს ასეთი ნიმუშები მან მოიპოვა საგანგებო საბჭოთა ავტომ. სადგურების მეშვეობით. კოსმ. სხეულების შესასწავლად კოსმ. ავტომ. სადგურების გამოყენებას ერთობ ფართო პერსპექტივა აქვს. ა. ექსპერ. მეცნიერებად იქცა და დიდი პრაქტ. გამოყენება აქვს. დროის აღრიცხვის, კალენდრის, დედამიწის ზედაპირზე და ზღვა-ოკეანეში ადგილმდებარეობის დადგენის და მიმართულების გაგნების მეთოდების დამუშავება უძველესი დროიდან წარმოადგენდა ა-ის საგანს. ამ მეთოდების თანამიმდევრული სრულყოფა ხელს უწყობდა ა-ის განვითარებასა და ასტრონ. ცოდნის პრაქტ. გამოყენების სფეროს გაფართოებას. სივრცეში გაგნების მეთოდები განვითარდა და გავრცელდა აერონავიგაციასა და *კოსმონავტიკაში*; დიდია ა-ის როლი დედამიწის ფორმისა და აგებულების გამოკვლევის ხერხებში; აღმოაჩინეს და ინტენსიურად შეისწავლიან დედამიწაზე და მზეზე მიმდინარე პროცესების ურთიერთკავშირს. ფიზ. სწრაფი განვითარების ეპოქაში, ა-ის პრაქტ. მნიშვნელობა უფრო გაიზარდა. სამყაროში ვხვდებით ნივთიერებას ისეთ ფიზ. პირობებში (ზემაღალი და ზედაბალი ტემპ-რები, ზესიმკვრივე და უკიდურესი ვაკუუმი და ა. შ.), რ-თა ხელოვნური განხორციელება ფიზ. ლაბორატორიებში შეზღუდულია ან ჯერჯერობით ვერ ხერხდება; ასტრონ., კერძოდ, ასტროფიზ. კვლევა აფართოებს ფიზ. ექსპერ. არეს, ხელს უწყობს ნივთიერების შესწავლას და თანამედროვე ფიზ. სხვა უმნიშვნელოვანესი მეცნ. და ტექ. პრობლემების კვლევას. ხელოვნური კოსმ. სხეულების შექმნა ა-ის გარეშე შეუძლებელი იქნებოდა. ცნობილია ფაქტები, როცა ახ. მოვლენები პირველად ასტრონ. სამყაროში აღმოუჩენიათ და შემდგომში პრაქტ. საქმიანობაში გამოუყენებიათ (მსოფლიო მიზიდულობის კანონი, მზის სრული დაბნელებისას მზის ატმოსფეროში ჰელიუმის აღმოჩენა, პირველად მზისა და ვარსკვლავთა წიაღში ატომბირთვული ენერგიის განთავისუფლების ნიშნების მიკვლევა და სხვ.). დიდია ა-ის როლი დიალექტ.-მატერიალ. მსოფლმხედველობის ჩამოყალიბებაში, რამდენადაც იგი განსაზღვრავს დედამიწის და მასთან ერთად ადამიანის ადგილს სამყაროში; იკვლევს სამყაროს აგებულებისა და განვითარების კანონზომიერებებს; ამტკიცებს სამყაროს უსასრულობას სივრცესა და დროში, მის კანონზომიერ განვითარებას ერთიანი უნივერს. კანონებით, რ-ებიც ყოველგვარი „ზებუნებრივი" ძალების ჩარევის გარეშე მოქმედებენ როგორც დედამიწაზე, ისე ვარსკვლავეთის შორეულ სიღრმეებში.

ცის სხეულთა და მოვლენათა შესწავლა სამყაროს მატერ. განვითარების კანონზომიერებათა მდიდარ ილუსტრაციას გვაძლევს. ა-ის ისტ. განვითარების მთელ მანძილზე წარმოებდა ბრძოლა მატერიალ. და იდეალ. თვალსაზრისებს შორის, ბრძოლა სამყაროს ვითომდა არამატერიალურობის, სამყაროს შეუცნობადობის მტკიცების ცდების წინააღმდეგ. ეს ბრძოლა დღემდე არ შეწყვეტილა, იგი უფრო რთული პრობლემების სფეროში გადავიდა, რ-ებიც ეხება სამყაროს აგებულებას, მის ერთიან განვითარებას, მასში სიცოცხლის გავრცელებას და სხვ.

მეთოდურად და შინაარსობრივად ა. მეტად ფართო, მრავალდარგოვანი მეცნიერებაა. ს ფ ე რ უ ლ ი ა. განიხილავს ცის სფეროზე მნათობის მდებარეობის განსაზღვრის მათ. ხერხებს, დროის აღრიცხვის, მზისა და მთვარის დაბნელების გამოთვლის ხერხებს და სხვ. პ რ ა ქ ტ ი კ უ ლ ი ა. აღწერს მეთოდებსა და ხელსაწყოებს, რ-ებითაც განისაზღვრება ადგილის განედი და გრძედი, ზუსტი დრო. მისი ქვედარგებია: საზღვაოსნო ა., ასტრონავიგაცია და კოსმონავიგაცია. კოსმონავიგაცია ამუშავებს კოსმოსში ხომალდის ასტრონ. ორიენტირების ხერხებს და იმ მეთოდებს, რ-ებსაც მთვარის ზედაპირზე და მთვარის ზედაპირიდან ორიენტირებისათვის იყენებენ. ჩამოთვლილი დარგები შეადგენს ა-ის ერთ დიდ ნაწილს — *ასტრომეტრიას*. იგი მოიცავს აგრეთვე დედამიწის ღერძული ბრუნვის უთანაბრობათა, პოლუსის წერტილების გადაადგილებისა და განედთა ცვალებადობის პრობლემებს. თეორიული ა. განიხილავს ცის სხეულების ორბიტათა განსაზღვრისა და მათ ხილულ მდებარეობათა გამოთვლის მეთოდებს, რ-ებიც ემყარება ნიუტონის მსოფლიო მიზიდულობის კანონსა და ერთი სხეულის მეორის ირგვლივ მოძრაობის კეპლერის კანონებს. *ცის მექანიკა* შეისწავლის ცის სხეულთა მოძრაობებს უფრო რთულ ვითარებაში, როცა მხედველობაში მიიღება ამ მოძრაობებში მესამე და სხვა სხეულების მიზიდულობით გამოწვეული შეშფოთებანი, ფიგურებს, წონასწორობის პირობებს, ზღვა-ოკეანეში წყლის მიქცევა-მოქცევას, სხეულთა სისტემების მდგრადობას, ადგენს ცის სხეულთა მასებს. მის მეთოდებს იყენებენ დედამიწის ხელოვნურ თანამგზავრთა, ხომალდთა და კოსმ. აპარატთა მოძრაო-

ბის წინასწარ გასაანგარიშებლად. ამ მიმართულებით ჩატარებული გამოკვლევები ამჟამად ყალიბდება ახალ, ნაწილობრივ საინჟინრო დარგად — *ასტროდინამიკად*. ცის სხეულების ფიზ. თვისებებს: ნათობას, ტემპ-რას, გამოსხივებას, ატმოსფეროს ფიზ. მახასიათებლებს, ქიმ. შედგენილობას შეისწავლის *ასტროფიზიკა*. მისი ქვედარგებია: *ასტროფოტოგრაფია, ასტროფოტომეტრია, ასტროსპექტროსკოპია*, რ-ებიც ერთმანეთისაგან განსხვავდებიან კვლევის ფიზ. მეთოდებით. *თეორიული ასტროფიზიკა* შეისწავლის მზისა და ვარსკვლავების ატმოსფეროს, მათი წიაღის აგებულებას, ნისლეულთა ნათებასა და სხვა თვისებებს, ფიზ. თეორიებზე და ატომის აგებულების თანამედროვე წარმოდგენებზე დაყრდნობით, მათ. აპარატის გამოყენებით, იკვლევს ვარსკვლავთა ევოლუციას. *ვარსკვლავთა ასტრონომია* ვარსკვლავთა მახასიათებელ პარამეტრებს (სივრცეში განაწილება, სიჩქარეები, მასები, მოქმედი ძალები და სხვ.) განიხილავს როგორც სტატისტ. ელემენტებს, რ-თა ერთობლივი შესწავლის საფუძველზე მიიღება დასკვნები ვარსკვლავთა სისტემებისა და გალაქტიკის აგებულება-განვითარების ზოგად კანონზომიერებებზე. *კოსმოგონია* შეისწავლის პლანეტების, ვარსკვლავების წარმოშობასა და განვითარებას ცის მექან., ასტროფიზ. და ვარსკვლავთა ასტრონ. მონაცემების საფუძველზე. ა-ის ახ. დარგია *რადიოასტრონომია* რადიოლოკაციითურთ. იგი ემყარება სამყაროს სხეულთა ელექტრომაგნ. გამოსხივების იმ ნაწილის რეგისტრაციასა და ანალიზს, რ-იც რადიოტალღების დიაპაზონშია. ჩაისახა და კოსმ. მიღწევათა ეპოქაში ფართო პერსპექტივები აქვს *რენტგენისეულ ასტრონომიას* და *გამა-ასტრონომიას*, რ-ებიც მოკლეტალღიანი გამოსხივების შესწავლას ემყარება. რამდენადაც ამ ტალღებისათვის დედამიწის ატმოსფერო არაგამჭვირვალეა, რენტგენისეული ა. და გამა-ა. *გარეატმოსფერული ასტრონომიის* ქვედარგებს შეადგენს. ატმოსფეროს გარეთ ჩატარებული ასტრონ. დაკვირვებები და გამოკვლევები (დედამიწის ხელოვნურ თანამგზავრებზე დადგმული აპარატებით, ორბიტული ტელესკოპებით, ავტომ. საპლანეტათაშორისო სადგურებიდან, მომავალში — მთვარის ზედაპირიდან) ემყარება ცის სხეულთა დედამიწის ატმოსფეროს მიერ „დაუმახინჯებელი" და შეუსუსტებელი სხივების ანალიზს. ეს დარგიც სრულიად ახალია და მასაც დიდი მომავალი აქვს. *ჰელიოფიზიკა* იკვლევს მზის ფიზ. ბუნებას, *სელენოლოგია* და *სელენოგრაფია* შეისწავლის მთვარეს, *პლანეტათმცოდნეობა* — პლანეტებს, გარეგალაქტიკური ა. ანუ მეტაგალაქტიკური ა. — გალაქტიკების დამახასიათებელ საერთო კანონზომიერებებს. ა-ის დარგია *კოსმოლოგიაც*, რ-იც ახლო კავშირშია კოსმოგონიასთან და შეისწავლის ყველაზე უფრო ზოგადი კანონზომიერებებით გაერთიანებულ უსასრულო სამყაროს როგორც ერთ მთლიანს, მასში ნივთიერებისა და ენერგიის გარდაქმნებს, სხეულებისა და მათი სისტემების ურთიერთკავშირს, სამყაროს სივრცის გეომ. თვისებებს.

ზიარი პრობლემები (ნივთიერების აგებულება და განვითარება, ენერგიის წყაროები, გამოსხივების გავლენა, სივრცის ფიზ. ველები) და მეთოდები ა-ს აკავშირებს ფიზიკასთან. ა-ში ფართოდ იყენებენ მათ. აპარატს. ა. ქიმიას უკავშირდება საკითხებით, რ-ებიც შეეხება სპექტრულ ანალიზს, ატომის აგებულებასა და ვარსკვლავის ბუნებას. *გეოდეზიასთან*, კერძოდ, კოსმ. გეოდეზიასთან, ა-ს აკავშირებს გეოდ. ძირითადი პრობლემა — დედამიწის, როგორც პლანეტის, ფიგურის, მასში მასების განაწილების და სხვა თვისებების დადგენა და ამ პრობლემის გადასაწყვეტად ასტრონ. მეთოდების დამუშავება. კოსმოგონია და კოსმოლოგია ა-ს არა მარტო ფიზიკასთან, არამედ ფილოსოფიასთანაც აკავშირებს, რამდენადაც თავიანთ განზოგადებებში ისინი ფილოს. საფუძვლებს ემყარებიან. თავის მხრივ ფილოსოფიისთვის დიდი მნიშვნელობა აქვს კოსმოგონიისა და კოსმოლოგიის დასკვნებს, რ-თა ირგვლივ წარმოებს ბრძოლა მატერიალ. და იდეალ. მიმართულებათა შორის. საბჭ. კოსმოგონია და კოსმოლოგია ემყარება დიალექტ. მატერიალ. შემეცნების მოწინავე თეორიას, რ-იც ითვალისწინებს საგანთა და მოვლენათა შიგაორგ. კავშირს, განიხილავს ობიექტურად არსებულ ბუნებას, სამყაროს, როგორც ერთიანსა და მთლიანს, აღიარებს მის უსასრულობას დროსა და სივრცეში, მოვლენათა განვითარების ნაირსახეობაში.

ა. უძველესი მეცნიერებაა. იგი ჩაისახა და განვითარდა ადამიანის ცხოვრების მატერ. მოთხოვნილებათა ნიადაგზე. ადრინდელი საზ-ბის ძირითადი საქმიანობა — მეჯოგეობა-მესაქონლეობა და მიწის დამუშავება დაკავშირებული იყო წლის სეზონურ მოვლენებთან და მოითხოვდა დროის ცნობას, აღრიცხვას. დღისა და ღამის ცვლა, მთვარის ფაზები, ცაზე მზის ხილული მოძრაობის განმეორებადობა, თანავარსკვლავედთა მდებარეობების კანონზომიერი ადგილმონაცვლეობა შენიშნა ადამიანმა, გააანალიზა, სხვა მოვლენებს დაუკავშირა და გამოიყენა როგორც დროის აღრიცხვისა და გარემოში გაგნების საშუალება. ჯერ კიდევ 3000 წლის წინათ ეგვ. ქურუმებმა შენიშნეს, რომ ნილოსის ადიდება, რ-ზეც დამოკიდებული იყო ეგვიპტელების ეკონ. ცხოვრება, მაშინ იწყებოდა, როცა ცის აღმ. მხარეს მზის ამოსვლას წინ უსწ.რებდა კაშკაშა ვარსკვლავი სირიუსი, რ-იც თითქოს ნიშანს იძლეოდა მიწის სამუშაოებისათვის მოსამზადებლად. ამის გამო კ. მარქსი წერდა, რომ ნილოსის ადიდების პერიოდების გამოთვლის აუცილებლობამ შექმნა ეგვ. ა. სეზონურ მოვლენებს დიდი მნიშვნელობა ჰქონდა აგრეთვე ბაბილონის, ინდოეთისა და ჩინეთის ხალხთა ცხოვრებაში. ეს ქვეყნებიც ა-ის განვითარების კერას წარმოადგენდნენ. ძველად ასტრონ. დაკვირვებათა სისტემატურობას ხელს უწყობდა სარიტუალო თარიღების დადგენის აუცილებლობაც.

ძვ. წ. IV ს-ში საბერძნეთში ჩამოყალიბდა მოძღვრება დედამიწის სფერულ მოყვანილობაზე. შემუშავდა სამყაროს აგებულების ზოგადი სურათი (*არისტოტელე*), რ-საც II ს-ში პტოლემემ დასრულებული თეორიის სახე მისცა. ამ თეორიას საფუძვლად ედო წარმოდგენა სამყაროს ცენტრში უძრავად მდებარე დედამიწის შესახებ. ამ მცდარმა მეტაფიზ. წარმოდგენამ XVI ს-მდე გაძლო. შუა საუკუნეებში ა. უმთავრესად ვითარდებოდა ახლო და შუა აღმ-ში, აგრეთვე ინდოეთში.

ვაჭრობისა და ზღვაოსნობის განვითარებამ, უმთავრესად ხმელთაშუა ზღვის აუზში, და მრეწვ. ჩასახვამ ა-ს ახ. მოთხოვნილებები წაუყენა. მოეწყო ობსერვატორიები; მრავლდებოდა დაკვირვებები; სულ უფრო აშკარავდებოდა ზოგიერთ ძვ. წარმოდგენათა მცდარობა; მეცნიერება გამდიდრდა ახალი, რევ. აღმოჩენებით, რ-ებიც მოასწავებდა მეცნ. განთავისუფლებას ცრურწმენისა და რელიგ. გავლენისაგან. 1543 გამოქვეყნდა პოლ. მეცნიერ ნ. *კოპერნიკის* თხზულება „ცის სფეროების გარემოქცევათათვის", რ-შიც იგი უარყოფდა მცდარ მოძღვრებას სამყაროს ცენტრში უძრავად მდებარე დედამიწის შესახებ და ასაბუთებდა მზის სისტემის აგებულების სწორ სურათს. კოპერნიკი ამტკიცებდა, რომ სამყაროს ცენტრში მზეა, ხოლო დედამიწა და სხვა პლანეტები ბრუნავენ თავიანთი ღერძებისა და მზის ირგვლივ. წამოიჭრა აზრი, ცის სხეულთა აურაცხელობისა და სამყაროს უსასრულობის შესახებ (ჯ. *ბრუნო*). ძვ. წარმოდგენებთან სასტიკი ბრძოლით იკაფავდნენ გზას ჭეშმარიტებისაკენ ახალი იდეები, რასაც გააფთრებულ წინააღმდეგობას უწევდა ეკლესია. კოპერნიკის მოძღვრების უტყუარ არგუმენტებად იქცა გ. *გალილეის* მიერ პირველად ტელესკოპის გამოყენებით შესრულებული აღმოჩენები. ი. *კეპლერმა* მზის ირგვლივ პლანეტების გარემოქცევის კანონები ჩამოაყალიბა. XVII ს-ში ი. *ნიუტონმა* აღმოაჩინა მსოფლიო მიზიდულობის კანონი, რის შემდეგ გამოთვლების საშუალებით შესაძლებელი გახდა ზოგიერთი ასტრონ. მოვლენის წინასწარმეტყველება. ა-მ დაიმკვიდრა ადგილი ზუსტ მეცნიერებათა შორის.


მზის გვირგვინი. გადაღებულია მზის სრული დაბნელების დროს.

ზღვაოსნობის განვითარების ინტერესებმა, აგრეთვე ხმელეთის ფართობების ასათვისებლად ვრცელ კარტოგრაფიულ სამუშაოთა ჩატარების აუცილებლობამ, XVII—XVIII სს. საფრანგეთში, ინგლისსა (გრინვიჩი) და რუსეთში გამოიწვია სახელმწ. ობსერვატორიების დაარსება. განისაზღვრა მანძილი დედამიწასა და მზეს შორის — სამყაროს მასშტაბის დასადგენი ძირითადი ერთეული. აღმოაჩინეს ვარსკვლავთა საკუთარი მოძრაობანი, რამაც ახ. წარმოდგენა შექმნა ვარსკვლავთა სამყაროზე, როგორც მოძრავ და განვითარებად სისტემაზე. XVIII ს. 60-იან წლებში მ. *ლომონოსოვმა* აღმოაჩინა ატმ. გარსი პლანეტა ვენერას ირგვლივ, რამაც დასაბამი მისცა პლანეტების ფიზ. კვლევას.

ი. *კანტმა* და პ. *ლაპლასმა* დაამუშავეს მზის სისტემის (პლანეტათა ოჯახის) წარმოშობის ჰიპოთეზები, რ-თა ძირითადი იდეის მიხედვით დედამიწისა და ცის მნათობების განვითარება მატერიის კუთვნილ ევოლ. კანონზომიერებებს ემორჩილება. ეს პროგრ. იდეა ეწინააღმდეგებოდა მანამდე გაბატონებულ მეტაფიზ., რელიგ. შეხედულებებს სამყაროს მოვლენებზე. მან დიდი როლი ითამაშა მთელ ბუნებისმეტყველებაში, კერძოდ, საფუძველი ჩაუყარა მატერიის განუწყვეტელი განვითარების თეორიას.

XIX ს. 30-იან წწ-ში პირველად განსაზღვრეს მანძილები ვარსკვლავებამდე. მათ. გამოთვლების საფუძველზე აღმოაჩინეს ახ. პლანეტა—ნეპტუნი, რამაც უფრო ცხადი გახადა ა-ის სიზუსტე და ადამიანის მიერ ბუნების შეცნობის განუზომელი უნარი. ამავე საუკუნის 50-იანი წწ-იდან ა-მ, ახლად გამოგონილი ფოტოგრაფიის, სპექტროსკოპიისა და სხვ. მეშვეობით, დაიწყო ცის სხეულთა ფიზ. ბუნების კვლევა. შეიქმნა ასიათასობით ვარსკვლავის შემცველი კატალოგები. უფრო გვიან, ატომური ფიზ. მიღწევების საფუძველზე, შესაძლებელი გახდა მზისა და ვარსკვლავთა ატმ. და წიაღის აგებულების, გამოსხივების ენერგიის წყაროების თეორ. გამოკვლევა.


სავსე მთვარე (ასაკი 15 დღე-ღამე)

XX ს-ში აღმოაჩინეს ჩვენი ვარსკვლავთა სისტემის — გალაქტიკის ბრუნვა, ვარსკვლავთშორისი ნივთიერება, მაგნ. ველები გალაქტიკის სივრცეებში, გალაქტიკის სტრუქტურული თვისებები. ცვალებადი, არამდგრადი, ახ. ვარსკვლავების შესწავლამ გაარკვია ვარსკვლავთა ევოლ. საკითხები და, ამასთანავე, მეტაგალაქტიკის მანძილების შეფასების საშუალება მოგვცა. გიგანტური ტელესკოპების გამოყენებამ მრავალ, პრინციპულად ახალ აღმოჩენამდე მიიყვანა კაცობრიობა. მოპოვებული ფაქტების სიმრავლე და მრავალფეროვნება კოსმ. სხეულთა ურთიერთკავშირისა და სამყაროს ერთიან კანონზომიერებათა უფრო ფართოდ და ღრმად შესწავლის საშუალებას იძლევა. საუკუ-

მზის სისტემის წარმოშობის კანტისეული ჰიპოთეზის საილუსტრაციო სქემა





კანტის ჰიპოთეზის (1775) თანახმ:დ, პლანეტები და მათი თანამგზავრები წარმოიშვებიან აირის და მტვრის მბრუნავი გროვებისაგან.

მზის სისტემის წარმოშობის ლაპლასისეული ჰიპოთეზის საილუსტრაციო სქემა





ლაპლასის ჰიპოთეზის 1796 თანახმად, სისტემა წარმოიშვება მბრუნავი ცხელი აიროვანი ნისლეულისაგან, იგი ცივდება და იკუმშება, რის გამო მისი ბრუნვა ჩქარდება და მას გამოეყოფა ცალკეული აიროვანი რგოლები, რომლებისგანაც პლანეტები კონდენსირდება.

ნეთა მანძილზე დაკვირვებათა და გამოკვლევათა საფუძველზე ჩამოყალიბდა სამყაროს აგებულების სურათი, რ-ის მიხედვითაც უსასრულო სივრცე დასახლებულია აურაცხელი ვარსკვლავებით ანუ მზისმაგვარი ციური მნათობებით, გავარვარებული აირისა და პლაზმისაგან შემდგარი გიგანტური სფერული სხეულებით. დღეისათვის შესასწავლად მისაწვდომ სამყაროს სივრცეში, ყოველ შემთხვევაში, განვითარების დღევანდელ სტადიაში, ყველაზე უფრო გავრცელებულია მატერიის ვარსკვლავური სახეობა, ვარსკვლავები თავისი მასითა და ენერგიით უმთავრეს სტრუქტურულ და ევოლ. როლს ასრულებენ კოსმოსში. ვარსკვლავთა განლაგება სივრცეში არათანაბარია. ისინი ქმნიან ცალკეულ კრებულებს, რ-თაც *გალაქტიკები* ეწოდება. გიგანტური გალაქტიკები, რ-ებსაც რამდენიმე ათეული ათასი სინათლის წელი განივის სივრცე უჭირავს, ათეულსა და ასეულ მილიარდ ვარსკვლავს შეიცავს. გალაქტიკებს შორის მანძილები რამდენიმე ათეულჯერ აღემატება მათ სიდიდეებს. მთელი სივრცე, რ-საც კი სწვდება ტელესკოპით შეიარაღებული ასტრონომის თვალი, „კუნძულოვანი" აგებულებისაა. გალაქტიკები ისეა გაფანტული მეტაგალაქტიკის სივრცეში, როგორც კუნძულები ოკეანეში. გალაქტიკების შიგნით ვარსკვლავები არათანაბრადაა განაწილებული, ისინი ქმნიან გროვებს, ასოციაციებს, სისტემებს, რ-ებიც ვარსკვლავების მსგავსად ძალზე მრავალფეროვანია თავისი აგებულებით, წარმოშობით, ფიზ. მახასიათებლებით, ქიმ. შედგენილობით, ასაკით. ვარსკვლავებსა და გალაქტიკებს შორის სივრცეებში გავრცელებულია მეტად გაიშვიათებული ნივთიერება კოსმ. მტვრის, აირის, პლაზმის, ელემენტარული ნაწილაკების სახით. ამ სივრცეებში მოქმედებენ მაგნ. და ელექტრული ველები. მზე და ყველა ის ვარსკვლავი, რ-თაც ცაზე ცალ-ცალკე ვხედავთ, აგრეთვე *ირმის ნახტომის* სახელით ცნობილი ვარსკვლავების ერთობლიობა, ქმნის ჩვენს გალაქტიკას. ამ გალაქტიკაში შემავალი 100—120 მლრდ. ვარსკვლავიდან ერთ-ერთია ჩვენი მზე, მზის ირგვლივ გარემოიქცევიან პლანეტები თავიანთი თანამგზავრებით (მათ შორის — ჩვენი დედამიწა მთვარიითურთ), მცირე ცთომილები, კომეტები, მეტეორული ნაკადები. ეს ე. წ. პლანეტათა სისტემაა. ასეთი სისტემები გავრცელებული უნდა იყოს როგორც ჩვენს, ისე სხვა გალაქტიკებშიც. ცხადია, აღწერილი სურათი მიახლოებითია, იგი ჯერ კიდევ დიდ დაზუსტებას მოითხოვს, რასაც ემსახურება თანამედროვე ასტრონ. ობსერვატორიები და სამეცნ.-კვლ. დაწესებულებები.

მსოფლიოში ერთ-ერთი მოწინავეა. საბჭ. ა. იგი სათავეში ჩაუდგა საერთაშ. სამუშაოს, რ-ის მიზანია ააგოს ახალი, უფრო მყარი ასტრონ. კოორდინატთა სისტემა, რ-თანაც დააკავშირებენ ვარსკვლავთა მდებარეობებს. ის დაემყარება მკრთალ გალაქტიკათა მდებარეობების ზუსტ განსაზღვრებს (პულკოვოს ობსერვ.). სსრკ მეცნ. აკად. თეორ. ასტრონ. ინ-ტის სახით შეიქმნა ცის მექან. პრობლემათა შემსწავლელი ცენტრი, სადაც დამუშავდა ცთომილთა მოძრაობის თეორიები, მიმდინარეობს მცირე ცთომილთა *ეფემერიდების* გამოთვლა, ადგენენ ასტრონ. წელიწდეულებს და სხვ. ცვალებად ვარსკვლავთა შესწავლის დარგში საბჭ. ა-ს წამყვანი ადგილი უჭირავს მსოფლიოში. ასევე მაღალ დონეზეა გამოკვლევები თეორ. ასტროფიზ. დარგში; დამუშავდა პლანეტებისა და ვარსკვლავთა ატმოსფეროების აგებულების საკითხები, კომეტების ფიზ. თეორიები, აიროვანი ნისლეულების ნათებების კანონები. ვარსკვლავთა ა-ში მუშავდება გალაქტიკის სტრუქტურის, მასში ვარსკვლავთა და ვარსკვლავთშორისი ნივთიერების განაწილების, ვარსკვლავთა მოძრაობის, ბრუნვის, გალაქტიკათა გულების ბუნებისა და სხვ. პრობლემები. მეცნიერება მივიდა დიდ, პრინციპული მნიშვნელობის, აღმოჩენამდე, რომ ვარსკვლავთა წარმოშობა ამჟამადაც გრძელდება და ვარსკვლავთა სამყაროში ხნიერი ვარსკვლავების გვერდით ახლად წარმოშობილებსაც ვხვდებით (ვ. *ამბარცუმიანი*). დადგინდა კავშირი ვარსკვლავებსა, აიროვან ნისლეულებსა და მაგნ. ველებს შორის (გ. *შაინი*). პლანეტების წარმოშობის საკითხების შესწავლაში დიდი როლი შეასრულა ო. *შმიდტის*, ვ. *ფესენკოვის* და სხვათა გამოკვლევებმა. დიდ განვითარებას მიაღწია მზის კვლევამ, რასაც საფუძველი ჩაუყარა ა. *ბელოპოლსკიმ*. მზის ფიზიკასა და მზის დაბნელებასთან დაკავშირებული მოვლენების შესწავლაში მნიშვნელოვანი წვლილი შეიტანეს ა. *სევერნიმ* და ა. *მიხაილოვმა*.

საბჭ. ასტრონომები სწავლობენ სივრცესა და დროში უსასრულო სამყაროს სხეულებისა და მათი სისტემების აგებულება-განვითარების კანონზომიერებებს, წყვეტენ მეცნ.-თეორ. პრობლემებს, ა-ის მეთოდებსა და შედეგებს იყენებენ სახ. მეურნ. პრაქტ. მოთხოვნილებათა დასაკმაყოფილებლად, ეწევიან ასტრონ. ცოდნის პროპაგანდას მშრომელთა ფართო მასებში, უზრუნველყოფენ ა-ის ყოველმხრივ განვითარებას. სსრკ შედის 1919 ჩამოყალიბებულ საერთაშ. ასტრონ. კავშირში სსრკ მეცნ. აკად. ასტრონ. საბჭოს მეშვეობით. ეს საბჭო ხელმძღვანელობს სსრკ-ში ასტრონ. კვლევათა დაგეგმვასა და კოორდინაციას.

საქართველოში ა. ძველადვე ასრულებდა ამ მეცნიერებისათვის ჩვეულ ფუნქციებს — დროის აღრიცხვას, სარიტუალო თარიღების დადგენა-დაცვას და სხვ.; პროფ. ასტრონ. აზროვნებას, ცნებებსა და წარმოდგენებს, ყველა ეპოქაში ეკავა თავისი ადგილი საქართვ. ინტელექტუალურ ცხოვრებაში.

საქ. სსრ მეცნ. აკად. კ. კეკელიძის სახ. ხელნაწერთა ინ-ტში დაცულია VII და მომდევნო საუკუნეების კოსმოგრაფიული შინაარსის ხელნაწერთა მდიდარი ფონდი. მათ შორისაა იოანე ქართველის მიერ სინას მთაზე (პალესტინა) 949 დაწერილი კალენდარული ტრაქტატი. რომაულ თვეთა აღრიცხვასთან და სახელწოდებებთან ერთად ავტორი მათს ქართულ წარმართულ შესატყვისებსაც ხმარობს, რაც მოწმობს, რომ კალენდარი ქართველთათვის დაიწერა. იგი ფართოდ გავრცელდა შუა და ახლო აღმოსავლეთის ქვეყნებშიც.

VIII ს. ცნობილი ბერძენი საეკლ. მოღვაწის იოანე დამასკელის თხზ. „ცოდნის წყაროს", რ-იც XI—XII სს. ორჯერ ითარგმნა ქართულად (ეფრემ მცირისა და არსენ იყალთოელის მიერ), საქართველოში ნაყოფიერი ნიადაგი დახვდა. თხზ. ემყარება ბუნების შესახებ ანტ. ცოდნას, ხოლო არისტოტელეს ფილოსოფია და მოძღვრება ელემენტებზე, წარმოდგენა დედამიწის სფერულ მოყვანილობაზე, ანტიპოდებზე, აგრეთვე პტოლემეს სამყაროს სისტემაზე, ჩვენში დიდი ხნით ადრე იყო გავრცელებული. თხზულების ქართ. ვარიანტში მოცემულია მთვარის ფაზების, მზისა და მთვარის დაბნელებათა ახსნა-განმარტება, *საროსის* საფუძველზე დაბნელებათა წინასწარ გამოთვლის ხერხების აღწერა, მთარგმნელისმიერი დამატებანი. ბუნებრივია, ვერ იქნებოდა უგულებელყოფილი ადამიანის ბედზე მნათობთა მდებარეობის გავლენის საკითხიც, მაგრამ საქართველოში ჰოროსკოპს შედარებით ნაკლებად იყენებდნენ. იოანე დამასკელის ცნობილი თეზისი, რომ ადამიანი თვითონაა თავისი მოქმედების მეუფე და მნათობებს არ ძალუძთ მართავდნენ ადამიანის ბედს, ქართ. თარგმანშიც დაცულია. მსჯელობა ამინდის მსვლელობაზე მნათობების მდებარეობათა გავლენის შესახებ გულისხმობს არა მნათობთა ზებუნებრივი ძალის გამოვლინებას, არამედ ჰიპოთეზურ კავშირს ბუნების სხვადასხვა მოვლენებს შორის. № 1188 ხელნაწერში მოცემულია ფაზების ახსნა, დროთა აღრიცხვა ზოდიაქოს თანავარსკვლავედების მიხედვით; დართული აქვს ოქროთი და ფერებით შესრულებული შესანიშნავი ორიგინ. ილუსტრაციები. სხვა ხელნაწერებში გვხვდება კვირის დღეების ისეთი სახელწოდებანი, რ-თა ფესვები წარმართობის ეპოქაშია (ი. ჯავახიშვილი).

კალენდარულ გამოთვლებთან დაკავშირებული საკითხების თავმოყრის ცდას წარმოადგენს აბუსერისძე ტბელის თხზ. „ქორონიკონი სრული მისითა საუწყებლითა და განგებითა" (1233). ხელნაწერში ასახულია ის წინააღმდეგობანი დროის აღრიცხვის ხერხებსა და მნათობთა მოძრაობის კანონზომიერებათა შორის, რ-ებსაც დროდადრო კაცობრიობა კალენდრის რეფორმამდე მიჰყავდა. მ. ბროსეს თქმით, „თხზ. საშუალებას გვაძლევს გავითვალისწინოთ ის პროგრესი, რაც ქართველებმა შეიტანეს საეკლ.-ასტრონ. გამოთვლების საქმეში". საქართველოში, სხვა ქვეყნებთან შედარებით, უფრო ადრე უარყვეს მთვარის ფაზებზე დამყარებული კალენდარი.

VIII ს. დამლევს თბილისში, ნარიყალაზე მოაწყვეს ასტრონ. ობსერვატორია. შემდგომში მისი ერთ-ერთი თვალსაჩინო მოღვაწე იყო ფახრედინ იხლათი (ხლათელი), რ-იც XIII ს-ში ნასრედინ ტუსიმ სხვა გამოჩენილ ვარსკვლავთმრიცხველებთან ერთად ახლად დაარსებულ მარაღის ობსერვატორიაში მიიწვია.

*დავით აღმაშენებელმა* 1106, გელათის მშენებლობისას, აკადემიის გვერდით ობსერვ. ააგო, სადაც მრავალი უძილო ღამე გაატარა „ცთომილთა ვარსკულავთა და უცთომელთა კრებით, განყრით, სუითა და ბედით" დაინტერესებულმა მეფემ. მემატიანე „მეორე პტოლემეს" უწოდებს დავითს, რ-მაც იოანე პეტრიწის მოწმობით, საქართველოში პირველმა გააკეთებინა და პრაქტიკულად გამოიყენა კუთხმზომი ასტრონ. ხელსაწყო — *ასტროლაბი*.

ამ დროის ასტრონ. ცოდნა არ ჩამორჩებოდა ქვეყნის საერთო კულტ. განვითარების დონეს. თავისი გავლენა უთუოდ იმ ფაქტსაც ჰქონდა, რომ საქართველო გარკვეულ როლს ასრულებდა აღმ. და დას. შორის კულტ. მემკვიდრეობის გაცვლა-გამოცვლაში, განსაკუთრებით XI—XII სს-ში. ამასთანავე ქართველები მარტო ბერძნ. და არაბ. ა-ის მემკვიდრეებად კი არ გამოდიოდნენ, არამედ თვითონაც შეჰქონდათ წვლილი საკუთარი დაკვირვებებითა და გამოკვლევებით.

მონღოლთა შემოსევამ დიდი ხნით შეაფერხა საქართველოში ასტრონ. აზრის განვითარება. მხოლოდ ვახტანგ VI-ის დროს (XVIII ს.) გამოცოცხლდა ჩვენში ვარსკვლავთმრიცხველობა მცირე ხნით. ვახტანგის თაოსნობით ითარგმნა ქართულად ულუღ-ბეგის ცნობილი თხზულება.

XIX ს. 90-იან წლებში საქართვ. ტერიტორიაზე საყურადღებო მეცნ. ასტრონ. დაკვირვებები ჩატარდა. ცნობილმა რუსმა ასტრონ. ს. *გლაზენაპმა* შემთხვევით გარემოებათა გამო აბასთუმანში ორჯერადი ვარსკვლავების პოზიციური დაკვირვებები აწარმოა. გამოქვეყნებული შედეგების ხარისხი მოწმობდა, რომ აბასთუმნის ატმ. რეჟიმი ზედმიწევნით ხელსაყრელი იყო ასტრონ. დაკვირვებებისა-

თვის. საქართველოში საბჭ. ხელისუფლების დამყარებამ, მეცნ. სხვა დარგებთან ერთად, ა-ის განვითარებისათვის რეალური პირობები შექმნა.

თსუ-ს დაარსების პირველსავე წელს ა. *ბენაშვილმა* მოაწყო ასტრონ. და გეოდ. კაბინეტი. 1932 დაარსდა საქ. სსრ-ში პირველი ასტრონ. დაწესებულება — *აბასთუმნის ასტროფიზიკური ობსერვატორია*. ობსერვ. კადრებით უზრუნველყოფის მიზნით 1938-იდან თსუ ამზადებს ა-ის სპეციალისტებს. 30-იანი წწ. დასასრულს დაიწყო ასტრონ. სამეცნ.-კვლ. მუშაობა. თსუ-ს კათედრაზე ჩატარებულმა თეორ. გამოკვლევებმა და საქ. სსრ მეცნ. აკად. აბასთუმნის ასტროფიზ. ობსერვატორიაში გაშლილმა ფართო პროფილის ექსპერ.-დამზერითმა სამუშაოებმა ჩვენს რესპუბლიკაში ასტრონ. კვლევის განვითარება ძირითადად ორი მიმართულებით წარმართა: 1. ცის მექანიკა, 2. ვარსკვლავთა ასტრონომია და ასტროფიზიკა.

ცის მექანიკის დარგში, საქართველოში, შეისწავლება ცთომილთა სისტემის გრავიტაციულ ველში ცვლადი მასის მქონე მცირე სხეულის მოძრაობა მიმზიდველი და მისაზიდი სხეულების სხვადასხვა მახასიათებლების პირობებში (ნ. მაღნარაძე), ასევე სამი სხეულის შემოსაზღვრული ამოცანა კვაზიწრიულ ორბიტაზე სხეულის მოძრაობის პირობებში, კომეტების მოძრაობათა თავისებურებანი და სხვ.

ფართოდ გაიშალა მეცნ. კვლევა-ძიება ვარსკვლავთა ასტრონ. და ასტროფიზ. მიმართულებითაც. გალაქტიკის აგებულების პრობლემასთან დაკავშირებით შედგა და გამოქვეყნდა ვარსკვლავთა, გარე გალაქტიკებისა და სხვა ობიექტების ფერის მაჩვენებლების, აგრეთვე სხვა პარამეტრების ვრცელი კატალოგები, რ-თა საფუძველზე ჩატარდა ვარსკვლავთშორისი ნივთიერების მორფოლ. და ფიზ. თვისებების მრავალრიცხოვანი გამოკვლევა (შ. გორდელაძე, მ. ვაშაკიძე, ე. ხარაძე და სხვ.); განვითარდა წარმოდგენა ვარსკვლავთშორისი ნივთიერების დისკრეტულ განაწილებაზე; დამუშავდა მკრთალ ვარსკვლავთა სპექტრული კლასიფიკაციის ერთიანი სისტემა, შედგა სპექტრული კატალოგები და მცირე და საშუალო დისპერსიის სპექტრების გამოყენებით გაიშალა სპექტრული გამოკვლევები. ამ კატალოგებს, აგრეთვე აბასთუმანში შედგენილ ბნელ ნისლეულთა ატლასს იყენებენ საბჭ. და უცხოეთის ასტრონ. ობსერვატორიებში. გალაქტიკის აგებულება შეისწავლება აგრეთვე ვარსკვლავთსტატისტიკური და კინემატიკისა და დინამიკის მეთოდებით.

ასტროფიზ. გამოკვლევები უმთავრესად შეეხება ცვალებად და არასტაციონარულ ვარსკვლავებს, მათს ფოტომეტრიულ, კოლორიმეტრიულ და სპექტროფოტომეტრიულ თვისებებს. პირველად საბჭ. კავშირში დამუშავდა და დაინერგა ელექტროფოტომეტრიული მეთოდი, რ-ის მეშვეობითაც შესწავლილია დიდი რაოდენობის ფიზიკურად ცვალებადი და ბნელებად-ცვალებადი ვარსკვლავების პარამეტრები და ე. წ. მცირე ეფექტები, რის შედეგად დადგენილია ჯერადი სისტემების კომპონენტთა ელიფსოიდურობა, აირის ამოფრქვევის ფაქტები და სხვ. მთვარისა და ცთომილების ზედაპირის ფიზ. თვისებათა შესასწავლად, მათ შორის მთვარის საგანგებო რუკის შედგენისათვის, დამუშავდა და სისტემ. დამზერებში დაინერგა ახ. ელექტროპოლარიმეტრული მეთოდი, რ-ითაც მიმდინარეობს მთვარის სპეციალიზებული რუკის შედგენა. დამუშავდა და სისტემატურად იყენებენ დედამიწის ატმ. მაღალი ფენების ფიზ.-ქიმ. შესწავლის ბინდის სინათლის ფოტომეტრიულსა და სპექტრულ მეთოდს, რის შედეგად ბინდისა და ღამის ცის ნათებაში აღმოაჩინეს ატომური ლითიუმისა და წყალბადის ემისია. დამტკიცდა ამ მეთოდის ეფექტურობა ატმ. მაღალი ფენების (40—200 *კმ*) შედგენილობის, სითბური რეჟიმის, დინამიკისა და მზის აქტივობაზე მათი დამოკიდებულების გამოსაკვლევად (თ. მეგრელიშვილი). მზის საერთაშ. სამსახურში და სსრკ სამზეო სადგურების ქსლის მუშაობაში 1937-იდან აბასთუმნის ობსერვატორიას სისტემ. და უწყვეტი მონაწილეობით საგრძნობი წვლილი შეაქვს მზის ფიზ. და დედამიწის მოვლენებთან მისი კავშირის კვლევის საქმეში.

ქართვ. ასტრონომებმა აღმოაჩინეს კობორჩხალსახის ნისლეულის ნათებაში მაღალი ხარისხის პოლარიზაცია; ორი კომეტა, ოთხი ახ. ვარსკვლავი, ორი ზეახალი ვარსკვლავი, 17 პლანეტასახის ნისლეული და 3 გალაქტიკურ ვარსკვლავთა ღია გროვა. აღმოჩენილი, რეგისტრირებული და შესწავლილია რამდენიმე ასეული ვარსკვლავი, რ-თა სპექტრში შეინიშნება წყალბადის ემისიური ხაზი. დიდი გამოყენება პოვა ვარსკვლავთა სივრცული სიმკვრივის შესწავლის ე. წ. *ვაშაკიძე-ოორტის მეთოდმა*. ვარსკვლავთა ასტრონ. და ასტროფიზ. დარგში მიღებული ზოგი შედეგი შევიდა საბჭ. და უცხოურ უმაღლესი სკოლის სახელმძღვანელოებში, მონოგრაფიებში, კატალოგებსა და სხვა გამოცემებში.

1937-იდან 1974-მდე აბასთუმნის ასტროფიზ. ობსერვატორიის მიერ გამოიცა მისი შრომების 45 გამოშვება. 1961-იდან სისტემატურად გამოდის ქართ. „ასტრონომიული კალენდარი“ (წელიწდეული).

საქართველოში მომუშავე ასტრონომთა მიერ 1921—1974 გამოქვეყნებული სამეცნ.-კვლ. ნაშრომების, ბროშურებისა და წიგნების ბიბლიოგრაფია 2500-მდე სახელწოდებას მოიცავს. მათ შორისაა ასტრონ. სასკოლო და საუნივერსიტეტო სახელმძღვანელოები, ზოგადი ასტრონ. კურსი პედ. ინ-ტებისათვის, სფერული ასტრონ. და ზოგადი ასტროფიზიკის საუნივერსიტეტო კურსები.

1958-იდან თბილისში მუშაობს სრულიად საკავშ. ასტრონ.-გეოდ. საზ-ბის თბილისის საქალაქო განყ-ბა. 1962 ჩამოყალიბდა მეტეორიტიკის კომისია.

*ლიტ*.: კ ე კ ე ლ ი ძ ე კ., იოანე ქართველის კალენდარი (X ს.), «თსუ შრომები», 1950, ტ. 39; ხ ა რ ა ძ ე ე., ასტრონომია, კრ.: თბილისის უნივერსიტეტი 1918—1968, თბ., 1968, გვ. 200—203; მ ი ს ი ვ ე, ასტრონომიის საფუძვლები, [ტ.] 1—2, თბ., 1971—74; ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 1, თბ., 1960; П е р е л ь Ю. Г., Развитие представлений о Вселенной, под ред. Б. В. Кукаркина, 2 изд., М., 1962; Развитие астрономии в СССР, М., 1967 (Советская наука и техника за 50 лет); Х а р а д з е Е. К., Астрономия в Грузинской ССР, «აბასთუმნის ასტროფიზიკური ობსერვატორიის ბიულეტენი», 1960, № 25 (ბიბლიოგრ.); იქვე, 1971, № 40 (ბიბლიოგრ.); Х а р а д з е Е. К., К о ч л а ш в и л и Т. А., К изучению истории развития астрономических знаний в Грузии (предварительное сообщение), კრ.: Историко-астрономические исследования, в. 4, М., 1958, с. 499—506. *ე. ხარაძე*.

ა ს ტ რ ო ნ ო მ ი უ ლ ი ჟ უ რ ნ ა ლ ე ბ ი. სსრკ-ში ძირითადი ა. ჟ-ია: «Астрономический журнал» — გამოდის მოსკოვში 1924-იდან, ორ თვეში ერთხელ.

«Астрофизика» — სამეცნ. ჟურნალი, რ-შიც იბეჭდება ორიგინ. სტატიები ვარსკვლავთა, ნისლეულთა და ვარსკვლავთშორისი სივრცის ფიზ. და გალაქტიკის ასტრონ. საკითხებზე, სცემს სომხ. სსრ მეცნ. აკადემია (ერევანი). გამოდის 1965-იდან ყოველწლიურად ოთხი ნომერი. მთავარი რედ. აკად. ვ. ამბარცუმიანი.

«Астрономический циркуляр» — არაპერიოდული გამოცემა, რ-ის მიზანია წარმოადგინოს სწრაფი ინფორმაცია კომეტების, მცირე ცთომილების, ახალი და ზეახალი ვარსკვლავების, ცვალებადი ვარსკვლავების, სხვა ციური სხეულებისა და მოვლენების აღმოჩენათა და დაკვირვებათა შესახებ. აქვე 1940-იდან იბეჭდება მოკლე საინტერესო სტატიები თეორ. შრომებზე. ჟურნალს გამოსცემს სსრკ მეცნ. აკად. ასტრ. საბჭოს ა ს ტ რ ო ნ ო მ ი უ ლ შ ე ტ ყ ო ბ ი ნ ე ბ ა თ ა ც ე ნ ტ რ ა ლ უ რ ი ბ ი უ რ ო.

«Переменные звёзды» — გამოსცემს სსრკ მეცნ. აკად. ასტრონ. საბჭო. მასში ქვეყნდება ცვალებადი ვარსკვლავების გამოკვლევები. ჟურნალი დააარსა ნიჟნი-ნოვგოროდის ასტრონ. და ფიზ. მოყვარულთა წრემ (1928). 1946-იდან გამოდის მოსკოვში.

«Солнечные данные» — სსრკ მეცნ. აკად. პერიოდული გამოცემა, რ-შიც საბჭ. კავშირისა და სოციალ ქვეყნების ოპტ. და რადიოდაკვირვებების საფუძველზე ქვეყნდება ცნობები მზის აქტივობაზე. იბეჭდება აგრეთვე მონაცემები დედამიწის მაგნ. ველის მდგომარეობის შესახებ; გამოდის 1955-იდან ყოველთვიურად.

«Космические исследования» — სსრკ მეცნ. აკად. პერიოდული სამეცნ. გამოცემა. ჟურნალში ქვეყნდება ორიგინ. გამოკვლევები შემდეგ საკითხებზე: კოსმ. აპარატების ფრენის დინამიკა; კოსმ. ფიზიკა; ხელსაწყოები კოსმ. გამოკვლევებისათვის და კოსმ. აპარატების კონსტრუქცია; კოსმ. ბიოლოგია და მედიცინა. ჟურნალი გამოდის 1963-იდან, წელიწადში ექვსი ნომერი.

«Астрономический вестник» — საკავშ. ასტრონ.-გეოდ. საზ-ბის პერიოდული გამოცემა. მასში იბეჭდებოდა მზის სისტემის სხეულების ბუნების კვლევისადმი მიძღვნილი ორიგინ. და მიმოხილვითი წერილები, შენიშვნები დაკვირვებათა შედეგების შესახებ, ბიბლიოგრ. მიმოხილვები და რეცენზიები, ქრონიკა ასტრონ. დაწესებულებათა და საკავშ. ასტრონ.-გეოდ. საზ-ბის ცხოვრებიდან. გამოდის 1967-იდან, ყოველწლიურად ოთხი ნომერი.

«Земля и Вселенная» — სსრკ მეცნ. აკად. პერიოდული სამეცნ. პოპულ. ჟურნ., რ-შიც იბეჭდება საბჭ. და უცხოელი მეცნიერების სტატიები ასტრონ., გეოფიზ. და გეოდ. აქტუალურ პრობლემებზე. ქვეყნდება წერილები მნიშვნელოვანი საბჭ. და უცხოური ობსერვატორიების მუშაობის შესახებ; მოკლე ცნობები მეცნ. ახალ ამბებსა და საკავშ. ასტრონ.-გეოდ. საზ-ბის მუშაობაზე. გამოდის 1965-იდან, წელიწადში ექვსი ნომერი.

«Мироведение» — სამეცნ.-პოპულ. ჟურნ., გამოდიოდა 1912-იდან 1938-მდე.

«Известия Русского астрономического общества» — პირველი პერიოდული ასტრონ. გამოცემა რუსეთში, გამოდიოდა 1892-იდან 1929-მდე.

1953-იდან მოსკოვში გამოდის რეფერატული ჟურნ. «Реферативный журнал. Астрономия» და 1964-იდან — «Реферативный журнал. Исследование космического пространства».

ფართოდაა ცნობილი შემდეგი უცხოური ასტრონ. ჟურნალები: «Astronomical Journal» (Camb., 1849-იდან), «Astrophysical Journal» (Chi., 1895-იდან), «Astrophysics and Space Science» (Dordrecht, 1968-იდან), «Astronomische Nachrichten» (Kiel-B., 1821-იდან), «Zeitschrift für Astrophysik» (B., 1930—68). ორი უკანასკნელი, და მათთან რამდენიმე სხვაც, 1969-იდან გაერთიანდა ერთ ჟურნალად «Astronomy and Astrophysics» (B.—N. Y.—Hdlb). სახელწოდებით.

პოპულარული ჟურნალებიდან აღსანიშნავია: «L'astronomie. Revue mensuelle fondée par Camille Flammarion» (P., 1887-იდან), «Sky and Telescope» (N.Y.—Camb., 1941-იდან), «Sterne» (Lpz., 1921-იდან), «Urania» (Kraków, 1922-იდან).

**ასტრონომიულ-გეოდეზიური პუნქტი,** ასტრონ. და გეოდ. დაკვირვებებისა და გაზომვებისათვის დედამიწის ზედაპირის შერჩეულ წერტილზე მოწყობილი საგანგებო ნაგებობა. პუნქტის დასამაგრებლად გრუნტში გაყინვის დონეზე დაბლა ჩასვამენ ლითონის სპეც. მარკას, რ-ის ცენტრი პუნქტის ცენტრს წარმოადგენს. ცენტრის ზევით აგებენ საჭირო სიმაღლისა და კონსტრ. ნიშანს — ბეტონის სვეტს, პირამიდას და სხვ. მასზე ამაგრებენ ინსტრუმენტის დასაცენტრავ მაგიდას, დამკვირვებლის მოედანსა და სამიზნე ცილინდრს. ცენტრის დანიშნულებაა პუნქტის ხანგრძლივობის შენარჩუნება და ამ პუნქტში ჩატარებულ გაზომვათა დაყვანა ბუნებაში არსებულ ერთ, საიმედოდ ფიქსირებულ წერტილზე. აღნიშნული დაკვირვებებითა და გაზომვებით განისაზღვრება პუნქტის ცენტრის როგორც ასტრონ., ($\alpha$, $\lambda$), ისე გეოდ. კოორდინატები. ხშირად მათ მოკლედ პუნქტის კოორდინატებს უწოდებენ.

მზის სისტემის წარმოშობის ჩემბერლენ-მულტონისეული ჰიპოთეზის საილუსტრაციო სქემა





ჩემბერლენ-მულტონის ჰიპოთეზის (1900) თანახმად, ვარსკვლავმა გაიარა მზის ახლოს, რამაც გამოიწვია ორივე ვარსკვლავიდან ნივთიერების გიგანტური ამოფრქვევები. მზის ახლოს დარჩა ამოფრქვეული აირებისაგან კონდენსირებული პლანეტაზიმალების დიდი რაოდენობა, რომლებიც თანდათანობით შეიკუმშნენ პლანეტებად.

ზოდიაქოს და თვეების ნიშნები

♒ ან — *მერწყული (იანვარი)*
♓ ან — *თევზი (თებერვალი)*
♈ ან — *ვერძი (მარტი), გაზაფხულის ბუნიობის წერტილი*
♉ ან — *კურო (აპრილი)*
♊ ან — *მარჩბივი (მაისი)*
♋ ან — *კირჩხიბი (ივნისი), ზაფხულის მზებუდობის წერტილი*
♌ ან — *ლომი (ივლისი)*
♍ ან — *ქალწული (აგვისტო)*
♎ ან — *სასწორი (სექტემბერი), შემოდგომის ბუნიობის წერტილი*
♏ ან — *ღრიანკალი (ოქტომბერი)*
♐ ან — *მშვილდოსანი (ნოემბერი)*
♑ ან — *თხის რქა (დეკემბერი), ზამთრის მზებუდობის წერტილი*

**ასტრონომიულ-გეოდეზიური ქსელი,** უმაღლესი სიზუსტის *ასტრონომიულ-გეოდეზიური პუნქტების* სისტემა ანუ მთავარი ჰორიზ. გეოდ. საფუძველი. იქმნება სახელმწ. მთელ ტერიტორიაზე *ტრიანგულაციის, ტრილატერაციისა* და *პოლიგონომეტრიის* მეთოდებით. ა.-გ. ქ-ის მეშვეობით განისაზღვრება დედამიწის ფორმა და სიდიდე, დგება კოორდინატთა ერთიანი სისტემა, წარმოებს ტოპოგრ. აგეგმვა, წყდება საინჟინრო, თავდაცვისა და სახ. მეურნ. მრავალი სამეცნ. და ტექ. ამოცანა. ა.-გ. ქ-ის ზოგიერთი პუნქტის განედი, გრძედი და წერტილზე მიმართების აზიმუტი ასტრონომიულად განისაზღვრება. ასტრონ. პუნქტების რიცხვი და ქსელში მათი განლაგება დგინდება დასახული მიზნის შესაბამისად და სრულდება გეოდ. ამოცანის მეთოდებით. სსრკ-ში ა.-გ. ქ. შექმნილია პირველი კლასის ტრიანგულაციის მწკრივების პოლიგონების სახით. ასტრონ. განსაზღვრები სრულდება მწკრივების დაკავშირების ადგილებში და შუა ნაწილში 60—100 *კმ* დაშორებით. ამ განსაზღვრების მეტი სიმჭიდროვით შესრულება მიზანშეწონილია, მაგრამ ძნელად განსახორციელებელია, რაც კომპენსირდება ასტრონ. პუნქტის ირგვლივ 50 *კმ* ფარგლებში 15—22 გრავიმეტრიული პუნქტის ჩასმით. ამ შემთხვევაში ქსელს ასტრონ.-გეოდ. და გრავიმეტრიულს უწოდებენ.

**ასტრონომიულ-გრავიმეტრიული ნიველირება,** რეფერენც-ელიფსოიდის ზედაპირიდან კვაზიგეოიდის ზედაპირის დაცილების ანუ ანომალიების განსაზღვრა შვეულთა ფარდობითი გადახრის საშუალებით (იხ. *შვეულის გადახრა*). საფუძვლად უდევს შვეულთა გადახრის განსაზღვრის გრავიმეტრიული მეთოდი. ნიველირების ეს მეთოდი დამუშავებულია სსრ კავშირში 1937 მ. მოლოდენსკის მიერ. თავისი სიზუსტით იგი სავსებით ცვლის ასტრონ. ნიველირებას და შედარებით ადვილად ხორციელდება.

**ასტრონომიული ერთეული** (ა. ე.). ასტრონომიაში ხმარებული მანძილის ერთეული, უდრის საშ. მანძილს დედამიწიდან მზემდე: 149,6 მლნ. *კმ*. ა. ე-ს უმთავრესად იყენებენ მზის სისტემაში და ჯერად ვარსკვლავთა სისტემებში კომპონენტებს შორის მანძილების გამოსახატავად. გალაქტიკისა და მეტაგალაქტიკის მანძილებს გამოსახავენ უფრო დიდი ერთეულებით (*პარსეკი* და სხვ). ა. ე-ის განსაზღვრას დიდი ისტორია აქვს კოპერნიკის დროიდან ჩვენს დრომდე. ასტრ. მეთოდების განვითარებასთან ერთად მისი სიდიდე თანდათან ზუსტდებოდა.




დისტანციური ავტომატური ასტრონომიული კომპასის სქემა; 1. ფოტოელექტრული თავი. მაძლიერებლის მეშვეობით გადასცემს სიგნალს მიმყოლი სისტემის დამმუშავებელ ძრავას (4); 2. სელსინ-მიმღები. ძრავას (3) მეშვეობით დაამუშავებს საათ-კუთხეს და გადასცემს ფოტოელექტრულ თავს (1); 5. ძრავას (6) მმართველი ელექტროლიტური დონე; 6. გადამწოდის მექანიზმის ჰორიზონტალურ მდგომარეობაში დამჭერი ძრავა; 7. პოტენციომეტრი, რომლისგანაც აიღება კურსი და გადაეცემა მაჩვენებელს (10); 8. ელექტროძრავა, რომელსაც მართავს განედის კუთხის ალმძვრელი გადამრთველი (11); 9. განედის კუთხეების მაჩვენებელზე (13) სიგნალების მიმწოდებელი პოტენციომეტრი; 12. საათის მოსამართი სახელური; 14. სელსინის როტორის გრინვიჩის საათ-კუთხეზე მოსაბრუნებელი სახელური; 15. სტატორის (16) გრძედის კუთხეზე მოსაბრუნებელი სახელური.

**ასტრონომიული ინსტიტუტი** პ. კ. შტერნბერგის სახელობისა (სახელმწ.), მოსკოვის უნ-ტის სამეცნ.-კვლ. დაწესებულება, რ-იც ჩამოყალიბდა 1931 მოსკ. უნ-ტის ობსერვატორიის (1830) უნ-ტთან არსებული ასტრონ.-გეოდ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტის (1922) და მოსკ. სახელმწ. ასტროფიზ. ინ-ტის (1923) ბაზაზე. ა. ი-ში. გარდა სამეცნ. სამუშაოებისა, ტარდება მოსკ. სახელმწ. უნ-ტის ფიზ. ფაკ-ტის ასტრონ.განყ-ბის სასწავლო მუშაობაც.

ა. ი-ის შემადგენლობაში შედის: მოსკ. ასტრონ. ობსერვატორიები ლენინის გორებზე (1954) და კრასნაია-პრესნიაზე (1830), კუჩინოს ასტროფიზ. ობსერვ. მოსკ. მახლობლად (1924), ყირიმის სამხრ. სადგური (1956), ალმა-ათის მუდმივი მაღალმთიანი ექსპედიცია (ზ. დ. 3000 *მ*-ზე).

ა. ი. გამოსცემს ჟურნალებს „Труды…" (1922-იდან) და „Сообщения…" (1947-იდან)

**„ასტრონომიული კალენდარი",** საქ. სსრ მეცნ. აკად. აბასთუმნის ასტროფიზ. ობსერვატორიის, თბილ. სახელმწ. უნ-ტის ასტრონ. კათედრისა და საკავშ. ასტრონ.-გეოდ. საზ-ბის თბილისის საქალაქო განყ-ბის ყოველწლიური სამეცნ. და სამეცნ.-პოპულ. გამოცემა, გამოდის თბილისში, 1961-იდან. „ა. კ." შეიცავს მზის, მთვარისა და პლანეტების ამოსვლა-ჩასვლის მომენტებს, მათს მდებარეობას ცაზე წლის სხვადასხვა დღეებში, მზისა და მთვარის დაბნელებათა მონაცემებს, პლანეტების, კომეტებისა და მეტეორული ნაკადების ხილვადობასა და სხვ. ცნობებს ასტრონ. მოვლენებზე, იმ სახით, რა სახითაც ისინი მიზანშეწონილია საქართვ. ტერიტორიიდან დაკვირვებებისათვის. „ა. კ-ში" ქვეყნდება აგრეთვე სამეცნ.-პოპულ. წერილები, კითხვა-პასუხები ასტრონ. თემებზე, ასტრონ. ქრონიკა.

**ასტრონომიული კლიმატი,** ფაქტორების ერთობლიობა, რ-იც განსაზღვრავს მოცემული ადგილის ვარგისიანობას ამინდის პირობების თვალსაზრისით ასტრონომ. დაკვირვებებისათვის. კარგი ა. კ. იქ არის, სადაც ატმოსფერო ძლიერ გამჭვირვალეა, ცა ხშირადაა მოწმენდილი, მნათობთა გამოსახულებანი მკაფიოა, ღამის ცის ფონი — „შავი" და სხვ. ჩვენს დროში, როცა ასტრონ. დაკვირვებებში თანამედროვე ფიზ. და ტექ. მეთოდების გამოყენება განსაკუთრებულ მოთხოვნებს უყენებს ატმოსფეროს თვისებებს, ასტრონ. ობსერვატორიებს შემთხვევითს ადგილებში კი არ აშენებენ, არამედ იქ, სადაც წინასწარი საგანგებო გამოკვლევა უჩვენებს ასტრონ. დაკვირვებებისათვის შესაფერის ა. კ-ს. ასე, მაგ., აბასთუმნის ასტროფიზ. ობსერვატორია აგებულია ყანობილის მთაზე, სადაც ატმოსფერო განსაკუთრებით გამჭვირვალეა და ჰაერის ტურბულენტური მოძრაობაც მცირეა.

**ასტრონომიული კომპასი,** გემის, თვითმფრინავის, რაკეტის, კოსმოსური ხომალდის კურსის (მიმართულების) განმსაზღვრელი მოწყობილობა. ა. კ. მნათობისა და დაკვირვების მომენტში მოძრავი ობიექტის კოორდინატებზე დაყრდნობით განსაზღვრავს მის მიმართულებას. იყენებენ როგორც ვიზუალურ იარაღს და *ავტოპილოტისათვის* ან *ავტოშტურმანისათვის* მიმართულების სიგნალების გადამწოდს. მნათობის პელენგაცია ხდება ან ვიზუალურად, ანდა მოთვალთვალე სისტემით მნათობის, უფრო ხშირად მზის, თვალთვალით. მიღებული სიგნალების გადამუშავების შედეგად მათ. გამომთვლელი მანქანები სათანადო კურსს გადასცემენ ავტოპილოტს ან ავტოშტურმანს. ა. კ-ს ამჟამად დიდი გამოყენება აქვს კოსმ. აპარატების მართვის სისტემაში.

**ასტრონომიული კოორდინატები,** იხ. *ცის კოორდინატები.*

**ასტრონომიული მუდმივები,** *იხ. ფუნდამენტური ასტრონომიული მუდმივები.*

**ასტრონომიული ნიველირება,** რეფერენც-ელიფსოიდის ზედაპირიდან კვაზიგეოიდის ზედაპირის დაცილების ანუ ანომალიის განსაზღვრა შვეულთა ფარდობითი გადახრების საშუალებით (იხ. *შვეულის გადახრა*). პუნქტებზე შვეულთა გადახრა ასტრონ. და გეოდ. კოორდინატების საშუალებით ვლინდება. ამიტომ ა. ნ-ის მაღალი სიზუსტით შესასრულებლად საჭიროა პუნქტების ასტრონ. განედისა და გრძედის განსაზღვრა ისეთ ტრიგონომ. პუნქტებზე, რ-თა შორის დაცილება ვაკე ადგილებში 10—15 *კმ*, ხოლო მთაგორიან ადგილებში 3—5 *კმ* არ აღემატება. პრაქტიკულად ამ ამოცანის განხორციელება ძნელია, ამიტომ უპირატესობა *ასტრონომიულ-გრავიმეტრიულ ნიველირებას* ენიჭება.

**ასტრონომიული ნიშნები,** პლანეტებისა და მათი კონფიგურაციების, ზოდიაქოს თანავარსკვლავედების, სხვა ციურ სხეულთა და მოვლენათა პირობითი აღნიშვნები, რ-ებსაც იყენებენ ასტრონ. ლიტ-რასა და კალენდრებში. ა. ნ-ის უმრავლესობა უძველესი წარმოშობისაა, ზოგი მათგანი ცის მნათობთა ან თანავარსკვლავედთა სიმბოლური ფიგურების გამოსახულებას წარმოადგენს. ა. ნ. შეიძლება დაიყოს შემდეგ ჯგუფებად: მნათობების და კვირის დღეების ნიშნები, ზოდიაქოს და თვეების ნიშნები, მთვარის ფაზების ნიშნები, ასპექტთა (მნათობების ურთიერთმდებარეობათა) ნიშნები (იხ. ნუსხა).

**ასტრონომიული ობსერვატორიები,** სამეცნ.-კვლ. დაწესებულებები, რ-თა დანიშნულებაა ციური სხეულებისა და მოვლენების, აგრეთვე ხელოვნური კოსმ. ობიექტების მრავალნაირი სისტემ. დამზერა, დამზერითი მასალის შეგროვება-დაცვა, სათანადო დამუშავება და მისი ანალიზის საფუძველზე ასტრონ. კვლევა. ა. ო. აღჭურვილია სხვადასხვა სახეობისა და დანიშნულების ტელესკოპებით, ასტროგრაფებით და სხვ. დასამზერი იარაღით, აგრეთვე ასტროფოტოგრაფიული მასალის დასამუშავებელი ხელსაწყოებით: კოორდინატთმზომით, მიკროფოტომეტრული, სპექტრული, სათვლელი და სხვ. აპარატებით. ა. ო-ს ეკუთვნის ფოტოგრ., სპექტრული, დროის სამსახურის, რადიოელექტრონიკისა და სხვ. ლაბორატორიები, ოპტ. და მექან. სახელოსნოები, გამოთვლითი ბიურო, ასტრონეგატივების საცავი, ბ-კა. ტელესკოპები მოთავსებულია მბრუნავი სფერული გუმბათებით გადახურულ განცალკევებულ მრგვალ კოშკებში ან მოძრავი სახურავებით გადახურულ პავილიონებში. გუმბათებზე გამართულია საგდულები, რ-თაც მაშინ აღებენ, როცა ცას აკვირდებიან. ეს თავისებურ სახეს აძლევს ობსერვ. არქიტექტურას. ბოლო დროს გახშირდა სპეციალიზებული ასტროფიზ., სამზეო, საგანედო და სხვ. ა. ო. ამასთანავე, ბევრგან დაიდგა რადიოტელესკოპები, ზოგან მოეწყო საკუთრივ რადიოასტრონომიული ობსერვატორია. ბევრი ობსერვ. მრავალპროფილიანია, მაგრამ სამეცნ. თემატიკით, აღჭურვილობით, გამოყენებული მეთოდებით მათ ყოველთვის ინდივიდ. მიმართულება აქვთ. თანამედროვე ა. ო-იდან უძველესია პარიზის (1667) გრინვიჩის (ინგლ., 1675), პულკოვოს (ლენინგრ. მახლობლად, დაარსდა 1839) ობსერვატორიები. ჩვენს დროში ა. ო-ს აგებენ ქალაქგარეთ ელექტრ. განათების, მტვრისა და ქ-ნის ბოლისაგან მოშორებით. ხშირად მაღალ მთებში, სადაც ჰაერი განსაკუთრებით გამჭვირვალეა და ატმ. ტურბულენტური მოძრაობა მცირე—ამ პირობების დაცვა აუცილებელია ასტრონ. დამზერათა თანამედროვე ფიზ. მეთოდების

გამოყენებისას. ამ მოთხოვნათა გათვალისწინებით მოეწყო ა. ო. აბასთუმანში (იხ. *აბასთუმნის ასტროფიზიკური ობსერვატორია*), ალმა-ათაში, ყირიმში და სხვ.

სსრკ-ში 25-ზე მეტი ობსერვატორიაა. ყველაზე ცნობილია პულკოვოს ასტრონომიული ობსერვატორია, საქ. სსრ მეცნ. აკად. აბასთუმნის ასტროფიზიკური ობსერვატორია (1932), სომხ. სსრ. მეცნ. აკად. *ბიურაკანის ასტროფიზიკური ობსერვატორია* (1948), *ყირიმის ასტროფიზიკური ობსერვატორია* (1950). მნიშვნელოვან მოღვაწეობას ეწევიან აგრეთვე უკრ. სსრ მეცნ. აკად. მთავარი (კიევის მახლობლად, გოლოსეევოში), აზერბ. სსრ მეცნ. აკად. შემახის ობსერვ.; ესტ. სსრ მეცნ. აკად. ტარტუს ობსერვ.; და სხვ. სასწავლო-სამეცნ. დანიშნულების ა. ო. აქვთ აგრეთვე ლენინგრადის, ყაზანის, ხარკოვის, ოდესის, ლვოვის, ვილნიუსის და სხვა უნ-ტებს. კავკასიონის ჩრდ. კალთაზე, (ყარაჩაი-ჩერქეზეთის ასსრ-ში) 2000 *მ* სიმაღლეზე აშენდა სპეც. ასტროფიზ. ობსერვ., სადაც დამონტაჟდა მსოფლიოში უდიდესი რეფლექტორი 6-მეტრიანი სარკით.

უცხოეთის ა. ო-ს შორის დასამზერი ტელესკოპების სიმძლავრით ან კარგი კლიმ. პირობებით ყველაზე ცნობილია მაუნტ-ვილსონის, მაუნტ-პალომარის, ჰამილტონის, ლიკის და კიტ-პიკის ა. ო. აშშ-ში, პოტსდამისა — გდრ-ში, პიკ-დიუმიდისა — საფრანგეთში, მაუნტ-სტრომლოსი — ავსტრალიაში და სხვ. მძლავრი ტელესკოპებით აღიჭურვა ჩეხოსლოვაკიაში ონდრჟეიოვის ასტრონ. ინ-ტი და გერმ. დემოკრ. რესპუბლიკაში ახლად მოწყობილი ტაუტენბურგის ობსერვ.; კოსმ. სივრცის ათვისების წარმატებები შესაძლებელს გახდის ახლო მომავალში მოეწყოს სისტემატურად მოქმედი ო რ ბ ი ტ უ ლ ი ა. ო., ხოლო შემდგომში მთვარის ა. ო. დედამიწის ატმოსფეროს გარეთ ტელესკოპების გატანისა და მუშაობის ცდები წარმატებით მიმდინარეობს სსრკ-ში და აშშ-ში.

*ლიტ.*: Развитие астрономии в СССР, М., 1967 (Советская наука и техника за 50 лет); P a g e T., Observatories of the world, Camb. (Mass.), 1967.

**ᲐᲡᲢᲠᲝᲜᲝᲛᲘᲣᲚᲘ ᲝᲠᲘᲔᲜᲢᲘᲠᲔᲑᲐ,** მიმართულებისა და ადგილმდებარეობის განსაზღვრა ციურ სხეულებზე დაკვირვებით. ყველაზე პრიმიტიული ა. ო. არის დღისით მზისა და ღამით პოლარული ვარსკვლავის მიხედვით ჰორიზ. მხარეების დადგენა. პოლარული ვარსკვლავი ახლოსაა სამყაროს ჩრდილო პოლუსთან და თითქმის არ იცვლის ცაზე მდებარეობას. იგი ყოველთვის ჩრდ. მიმართულებას გვიჩვენებს, ხოლო მისი სიმაღლე — ადგილის გეოგრ. განედს.

ჯერ ხმელეთსა და ზღვა-ოკეანის დიდ სივრცეებზე მოგზაურობის აუცილებლობამ, შემდეგში კი ავიაციის (მეტადრე, ჩქაროსნული ავიაციის) წინსვლამ მოითხოვა ა. ო-ის მეთოდებისა და ხელსაწყოების განვითარება. კერძოდ, სწრაფად მოძრავი ობიექტებისათვის (კოსმ. სხეულებისა და კოსმ. ხომალდებისათვის) ორიენტირების მეთოდები განუწყვეტლივ იცვლება, დამუშავდა ა. ო-ის სპეც. ხერხები.

ა. ო-ის ერთ-ერთი გავრცელებული ხელსაწყოა *ასტრონომიული კომპასი*. თანამედროვე ა. ო. მოითხოვს სწრაფმთვლელი მანქანების გამოყენებას (იხ. *ასტროორიენტატორი*). მთვარის ათვისებასთან დაკავშირებით მუშავდება მთვარის ზედაპირიდან ა. ო-ის მეთოდები.

**ᲐᲡᲢᲠᲝᲜᲝᲛᲘᲣᲚᲘ ᲞᲣᲜᲥᲢᲘ,** წერტილი დედამიწის ზედაპირზე, რ-თვისაც ასტრონ. დაკვირვებებით განსაზღვრულია გეოგრ. განედი, გრძედი და დედამიწის რომელიმე საგნისაკენ მიმართულების აზიმუტი. ზოგიერთი ა. პ-თვის, აღნიშნული სიდიდეებიდან შეიძლება ყველა არ იყოს განსაზღვრული. თუ სამივე სიდიდე განსაზღვრულია და ემთხვევა ტრიანგულაციის პუნქტს, ასეთ ა. პ-ს *ლაპლასის პუნქტს* უწოდებენ (იხ. *გეოდეზიური პუნქტი*). განსაზღვრის სიზუსტის მიხედვით ა. პ-ს 4 კლასად ყოფენ. I კლასის ა. პ-ის სიზუსტე უმაღლესია, განედის განსაზღვრის ცდომილება არ აღემატება ±0,4″, გრძედისა ±0,03ˢ; რასაც შეესაბამება ადგილზე წერტილის განსაზღვრის ცდომილება 6—12 *მ*-ის ფარგლებში; I და II კლასის ა. პ-ს მარტო კარტოგრაფიისათვის კი არა, დედამიწის ფორმისა და სიდიდის განსაზღვრისათვისაც იყენებენ.

**ᲐᲡᲢᲠᲝᲜᲝᲛᲘᲣᲚᲘ ᲡᲐᲐᲗᲘ,** სპეც. საათი, რ-საც იყენებენ ასტრონ. დაკვირვებების დროს. გამოირჩევა მუშაობის მკაცრი მუდმივობით. ამჟამად იხმარება ქანქარიანი (საკუთრივ ა. ს.), ზამბარიანი (ე. წ. ქრონომეტრი), კვარცის და ატომური (მოლეკულური) საათები. ქანქარიან საათში გამოყენებულია ქანქარას თვისება — იდეალურ პირობებში შეინარჩუნოს თავისი რხევის პერიოდი. ა. ს-ის ქანქარა მზადდება ერთწამიანი (რხევის ნახევარპერიოდი ტოლია ერთი წამისა); ასეთი ქანქარას სიგრძეა დაახლ. 1 *მ*. ქანქარას რხევის პერიოდი დამოკიდებულია გარემო პირობებზე, განსაკუთრებით ტემპ-რაზე, ამიტომ, ჩვეულებრივ, ა. ს-ის ქანქარას ათავსებენ ღრმა (10—20 *მ*) სარდაფში, სადაც ტემპ-რის წლ. ცვლილება არ აღემატება 0,5°C, ან თერმოსტატ. სათავსში, წნევის ცვლილების გავლენის გამოსარიცხავად კი — ჰერმეტულად დახურულ ჭურჭელში.

ყველაზე სრულყოფილი ა. ს-ები შორტისა და ფედჩენკოს სისტემის თავისუფალი ქანქარიანი საათებია; ინგლ. ინჟ. შორტის საათი შედგება ორი თავისუფალი და მეორეული ქანქარასაგან, რ-თა რხევის სინქრონიზაცია ავტომატურად სრულდება. თავისუფალი ქანქარა არაა დაკავშირებული საათის მექანიზმთან, მოთავსებულია ჰერმეტულად დახურულ ჭურჭელში და დადგმულია ან ღრმა სარდაფში ან თერმოსტატ. სათავსში. ელექტრულსქემიანი თავისუფალი ქანქარა მართავს მეორეული ქანქარას რხევას, ეს უკანასკნელი კი უშუალოდ დაკავშირებულია საათის მექანიზმთან და ჩვეულებრივ პირობებში მუშაობს. საბჭ. კონსტრუქტორ ფედჩენკოს ა. ს. შედგება მხოლოდ თავისუფალი ქანქარასაგან და საათის მექანიზმისაგან, რ-ებიც ერთმანეთთან ელექტრული სქემითაა დაკავშირებული. აქაც ქანქარა მოთავსებულია ჰერმეტულ ჭურჭელში და თერმოსტატ. სათავსში, საათის მექანიზმი კი — ჩვეულებრივ პირობებში მუშაობს. შორტის საათის დღეღამური სვლის ვარიაციაა ±0,001ˢ—±0,002ˢ, ფედჩენკოსი კი — ±0,0003ˢ (სადაც *s* სეკუნდებია). ქრონომეტრი — ზამბარიანი საათი — გაცილებით უფრო ნაკლები სიზუსტისაა, ვიდრე ქანქარიანი ა. ს., მაგრამ სამაგიეროდ ერთი ადგილიდან მეორეზე გადატანისას მუშაობას არ წყვეტს. ამიტომ მას უმთავრესად ექსპედიციებში, გემებზე, თვითმფრინავებში და სხვ. მსგავს ადგილებში იყენებენ. მისი დღეღამური სვლის ვარიაციაა ±0,3ˢ.

კვარცის (პიეზოელექტრულ) საათში დროის ან სიხშირის გასაზომად კვარცის კრისტალის პიეზოელექტრულ რხევას იყენებენ. ის უფრო ზუსტია, ვიდრე ქანქარიანი ა. ს. (±0,0002ˢ), მისი საშუალებით დედამიწის ბრუნვის პერიოდში მცირე ცვლილებებიც კი შეიმჩნევა. სამაგიეროდ იგი ძალიან რთული აგებულებისაა და მისი უწყვეტი მუშაობა წლების მანძილზე გარანტირებული არაა. ამიტომ დროის სამსახურში კვარცის საათთან ერთად აუცილებლად ქანქარიან ა. ს-საც ხმარობენ. ატომურ (მოლეკულურ) საათებში მუდმივ პერიოდიან პროცესად გამოყენებულია ატომის ან მოლეკულის საკუთარი ელექტრომაგნ. რხევები (მაგ., აზოტის ატომის რხევა ამიაკის მოლეკულაში). ჯერჯერობით მას მხოლოდ სიხშირის ეტალონად იყენებენ. მას შეუძლია „დროის შენახვა" შედარებით მცირე ხნით, ამიტომ კვარცის საათთან ერთიან სქემაში იყენებენ, მის საკონტროლოდ და სვლის შესასწორებლად. ატომური (მოლეკულური) საათის დღეღამური სვლის ვარიაცია $10^{-9}$—$10^{-10}$ *წმ* რიგისაა.

ა. ს-ს დიდი გამოყენება აქვს არა მარტო ასტრონ. დაკვირვებებში, არამედ მთელ რიგ ფიზ. და ქიმ. ლაბორატორიებში, სადაც საჭიროა დროის ინტერვალების დიდი სიზუსტით გაზომვა.

**ᲐᲡᲢᲠᲝᲜᲝᲛᲘᲣᲚᲘ ᲡᲐᲑᲭᲝ** ს ს რ კ მ ე ც ნ ი ე რ ე ბ ა თ ა ა კ ა დ ე მ ი ი ს ა, სამეცნ. ორგანიზაციული ცენტრი, რ-იც ხელმძღვანელობს და გეგმავს საბჭ. ასტრონ. დაწესებულებათა სამეცნ. საქმიანობას. დაარსდა 1936. ა. ს. აერთიანებს სამუშაო ჯგუფებს და დარგობრივ კომისიებს, რ-თა საშუალებითაც ახორციელებს სსრკ და მოკავშირე რესპ. მეცნ. აკადემიათა, აგრეთვე უმაღლესი და სპეც. საშუალო განათლების სამინისტროს ასტრონ. დაწესებულებათა სამეცნ. მუშაობის კოორდინაციას. გეგმავს საკავშ. კონფერენციებსა და თათბირებს, საერთაშ. ყრილობებსა და სიმპოზიუმებში ხელმძღვანელობს საბჭ. ასტრონომების მონაწილეობას. სცემს პერიოდ. ჟურნალს, საინფორმაციო ბიულეტენებს.

**ᲐᲡᲢᲠᲝᲜᲝᲛᲘᲣᲚᲘ ᲮᲔᲚᲡᲐᲬᲧᲝ-ᲘᲐᲠᲐᲚᲔᲑᲘ,** ასტრონომიული დაკვირვებებისათვის განკუთვნილი აპარატურა — დასამზერი იარაღები (ტელესკოპები), სინათლის მიმღები და საანალიზო აპარატები, ლაბორ., დამხმარე, დროის საზომი და სადემონსტრაციო ხელსაწყოები. ა. ხ.-ი-ის დახმარებით ადამიანმა შეაღწია სამყაროს ისეთ სიღრმეებში, საიდანაც სინათლის სხივი ჩვენამდე მოსვლას რამდენიმე მლრდ. წელს ანდომებს. ა. ხ.-ი-ის გამოყენებამ კაცობრიობას საშუალება მისცა გასცნობოდა სამყაროს დიდ სივრცეს, მასში ნივთიერებათა განაწილებას და იმ რთულ პროცესებს, რ-ებიც ამ ნივთიერებათა ევოლუციის პირობებში ხდება.

უმარტივეს ა. ხ.-ი-ს უხსოვარი დროიდან იყენებდნენ. მათი უმთავრესი დანიშნულება იყო ცის თაღზე მნათობთა ხილული მდებარეობის განსაზღვრა, რაც დროის აღრიცხვის და ჰორიზ. მხარეების დადგენისათვის სჭირდებოდათ. ამ ხელსაწყო-იარაღებით ზომავდნენ კუთხეებს მნათობთა შორის ან რაიმე მიმართულებასა და მნათობს შორის. ამათგან ყველაზე მარტივი იყო *ასტროლაბის* წინამორბედი — დანაყოფებიანი წრე, რ-ზეც მოძრავი სამიზნე მოწყობილობა — დ ი ო პ ტ რ ი იყო დამაგრებული.

XVI ს. დასასრულამდე მნათობთა მდებარეობას მხოლოდ დანაყოფებიანი წრეებისა და დიოპტრების მეშვეობით განსაზღვრავდნენ. შემდგომში ეს ინსტრუმენტი თანდათან გააუმჯობესეს, შეცვალეს წრეების რიცხვი და დანაყოფებიც სულ უფრო დააზუსტეს. ამ პერიოდში მნათობებს მათი ფიზ. აღნაგობისა და ქიმ. შედგენილობის დადგენის მიზნით ჯერ კიდევ არ აკვირდებოდნენ. ასტრონომიაში ახ. ერა დაიწყო ტელესკოპის გამოგონების შემდეგ, როცა გაიზარდა ასტრონ. დამზერათა სიზუსტე და შესაძლებელი გახდა ახ. ამოცანების გადაჭრა.

ტ ე ლ ე ს კ ო პ ი გამოიგონეს 1608—09 ნიდერლანდში. ასტრონ. განვითარების ეს საფეხური დაკავშირებულია *გალილეის*

**ᲛᲜᲐᲗᲝᲑᲔᲑᲘᲡᲐ ᲓᲐ ᲙᲕᲘᲠᲘᲡ ᲓᲦᲔᲔᲑᲘᲡ ᲜᲘᲨᲜᲔᲑᲘ**

- ☉ — *მზე (კვირა)*
- ☾ — *მთვარე (ორშაბათი)*
- ♂ — *მარსი (სამშაბათი)*
- ☿ — *მერკური (ოთხშაბათი)*
- ♃ — *იუპიტერი (ხუთშაბათი)*
- ♀ — *ვენერა (პარასკევი)*
- ♄ — *სატურნი (შაბათი)*
- ⛢ ან ♅ — *ურანი*
- ♆ ან ♆ — *ნეპტუნი*
- ♇ — *პლუტონი*
- ♁ ან ⊕ — *დედამიწა*
- ☄ — *კომეტა*
- ✱ — *ვარსკვლავი*

**ᲛᲗᲕᲐᲠᲘᲡ ᲤᲐᲖᲔᲑᲘᲡ ᲜᲘᲨᲜᲔᲑᲘ**

- ● ან ● — *ახალმთვარეობა*
- ☽ ან ☽ — *პირველი მეოთხედი*
- ○ ან ○ — *სავსემთვარეობა*
- ☾ ან ☾ — *უკანასკნელი მეოთხედი*

**ᲐᲡᲞᲔᲥᲢᲗᲐ (ᲛᲜᲐᲗᲝᲑᲔᲑᲘᲡ ᲣᲠᲗᲘᲔᲠᲗᲛᲓᲔᲑᲐᲠᲔᲝᲑᲐᲗᲐ) ᲜᲘᲨᲜᲔᲑᲘ**

- ☌ — *შეერთება*
- ☍ — *პირისპირ დგომა*
- □ — *კვადრატურა, მეოთხე ასპექტი (გრძედთა სხვაობა 90°)*
- △ — *ტრიგონალური ასპექტი (გრძედთა სხვაობა 120°)*
- ✱ — *სექსტილური ასპექტი (გრძედთა სხვაობა 60°)*
- ☊ ან ☊ — *ამავალი კვანძი; გრძედი მის ორბიტაზე*
- ☋ ან ☋ — *დამავალი კვანძი; გრძედი მის ორბიტაზე*

ასტრონომიული ხელსაწყო-იარაღები.



გალილეის ტელესკოპი.



გვერდითმილიანი უნივერსალური იარაღი.



ზენიტ-ტელესკოპი.



კალიფორნიის ტექნოლოგიური ინსტიტუტის ინტერფერომეტრი. ოცდახუთმეტრიანი რეფლექტორები დამონტაჟებულია რელსებზე, რაც ბაზისის ცვლის საშუალებას იძლევა.

სახელთან, რ-მაც 1609 ტელესკოპი გამოიყენა ცაზე დაკვირვებისათვის. უმარტივესი ტელესკოპი არის მილი, რ-ის წინა მხარეს ჩასმულია შედარებით დიდი ზომისა და დიდი ფოკუსური მანძილის მქონე ორმხრივ ამოზნექილი ლინზა — ობიექტივი, მეორე ბოლოში კი — პატარა ზომის მოკლეფოკუსიანი ლინზა — ოკულარი. გამოსახულების დასანახად ტელესკოპი მნათობიდან წამოსული სინათლის ბევრად უფრო დიდ რაოდენობას იყენებს, ვიდრე ამის საშუალება თვალს აქვს. ფოკუსში თავს იყრის ობიექტივზე დაცემული სხივების მთელი კონა, მაშინ როდესაც შეუიარაღებელ თვალში შედის სინათლის მხოლოდ ის ნაწილი, რ-იც თვალის გუგას ეცემა, გუგის დიამეტრი კი საშ. 5 *მმ*-ია. ამრიგად, ტელესკოპის შეკრების ეს უნარი იმდენჯერ მეტია თვალის შეკრების უნარზე, რამდენჯერაც ობიექტივის ფართობი აღემატება გუგის ფართობს. მაგ., 100 *სმ* დიამეტრის მქონე ობიექტივი გუგასთან შედარებით შეკრებს $\left(\frac{1000}{5}\right)^2$ =40000-ჯერ მეტ სინათლეს, რაც იმას ნიშნავს, რომ ასეთი ტელესკოპით მნათობი 40000-ჯერ უფრო ბრწყინვალე გამოჩნდება, ვიდრე შეუიარაღებელი თვალით, ანუ იმაზე 40000-ჯერ უფრო მკრთალ მნათობს დავინახავთ, რასაც თვალი ხედავს. გალილეიმ ტელესკოპში გახედვისთანავე დაინახა მანამდე უხილავი ბევრი მკრთალი ვარსკვლავი, იუპიტერის თანამგზავრები და სხვ. ტელესკოპის მეორე დანიშნულებაა, გაადიდოს ის კუთხე, რ-ითაც მნათობი შეუიარაღებელი თვალით მოჩანს. ეს კი იმას ნიშნავს, რომ მნათობს უფრო გადიდებულს და, მაშასადამე, თითქოს მოახლოებულს დავინახავთ. პირველივე ტელესკოპმა გალილეის დაანახა მთვარის რელიეფი მთებითა და დაბლობებით, სატურნის რგოლი და სხვ. ტელესკოპის გამადიდებლობა დამოკიდებულია ობიექტივისა და ოკულარის ფოკუსურ მანძილებზე და რაოდენობრივად მათი შეფარდებით გამოისახება. აღწერილი ტელესკოპის თავისებურებანი ემყარება მინაში სინათლის გარდატეხის თვისებებს. ასეთ ტელესკოპს რეფრაქტორს უწოდებენ. არსებობს ტელესკოპები, რ-თა მოქმედება დაფუძნებულია გაპრიალებული ზედაპირიდან სინათლის არეკვლაზე. ასეთი ტელესკოპებია რეფლექტორები. მათში ობიექტივის ნაცვლად ჩაზნექილ სარკეს იყენებენ. მოხვედრილი სხივები აირეკლება და ფოკუსში იკრიბება, შემდეგ კი გამოსახულებას გაკვირდებით ოკულარით. რეფლექტორის სისტემა შეიმუშავა ჯ. გრეგორიმ (1663), ხოლო ნიუტონმა (1668) ააგო თავისი სისტემის პირველი რეფლექტორი, რ-ითაც შეიძლებოდა ცის ობიექტებზე დაკვირვება. თავდაპირველად რეფლექტორის სარკეებს ლითონისაგან ამზადებდნენ. უ. ჰერშელმა იმდენად სრულყო ლითონის ზედაპირის გაპრიალების ტექნიკა, რომ შესაძლებელი გახდა დიდი ზომის რეფლექტორების აგება. მისი ერთ-ერთი უკანასკნელი ტელესკოპის (1789) სარკის დიამეტრი 122 *სმ* იყო. იმის გამო, რომ ლითონის ზედაპირები მალე იბინდებოდა და პერიოდულად საჭირო ხდებოდა მათი ხელმეორედ გაპრიალება, რაც საკმაოდ ძნელი იყო, XIX ს-მდე რეფლექტორები დიდად ვერ გავრცელდა და მთელი ყურადღება გადაიტანეს რეფრაქტორების აგებაზე. მაგრამ სფერული ზედაპირების მქონე ობიექტივებსა და ოკულარებს მნიშვნელოვანი ნაკლიც აქვს სფერული და ქრომატული აბერაციების სახით. სფერული აბერაციის გამო ობიექტივის ნაპირებსა და ცენტრში გამავალი სხივები ერთ წერტილში არ იკრიბება, ქრომატული აბერაციის მიზეზით კი ერთ წერტილში არ იკრიბება სხვადასხვა სიგრძის ტალღის (ფერის) სხივები. ეს ნაკლი შესამჩნევად მცირდება, როცა ლინზები გრძელფოკუსიანია, ამიტომ დაიწყეს ძალიან დიდი ფოკუსური მანძილის მქონე ობიექტივების დამზადება. ამის მაგალითია XVII ს-ში აგებული 49-მეტრიანი ჰეველიუსის სამზერი მილი. პირველი აქრომატული ობიექტივების დამზადებას ხელი მიჰყვეს XVIII ს-ში, რის შემდეგაც გაუმჯობესდა რეფრაქტორების ხარისხი. XIX ს-ში ი. ფრაუნჰოფერმა დაამზადა გაუმჯობესებული აქრომატული ობიექტივი და ააგო 9 დუიმიანი რეფრაქტორი, მისმა მიმდევრებმა (1840) პულკოვოს ობსერვატორიისათვის ააგეს 15-გოჯიანი რეფრაქტორი. ოპტიკურად კარგი მინისაგან დამზადებული აქრომატული ობიექტივის მქონე ყველაზე დიდი რეფრაქტორი დაიდგა იერკიზის ობსერვატორიაში (აშშ). მისი დიამეტრი 40 გოჯია (102 *სმ*).

მინის სარკეების გამოგონების (1879) შემდეგ რეფლექტორებმა ისევ მიიქციეს ყურადღება. დაიწყო დიდი ზომის რეფლექტორების დამზადება და 1916 ვილსონის მთაზე, კალიფორნიაში, დაიდგა 2,5 *მ* დიამეტრის მქონე სარკიანი ტელესკოპი. ამჟამად მოქმედი ყველაზე დიდი ტელესკოპების სარკის დიამეტრია 5 *მ* (მაუნტ-პალომარის ობსერვ., აშშ) და 6 *მ* (სპეციალური ასტრონომიული ობსერვატორია სსრკ-ში, ჩრდ. კავკასიაში).

ოპტ. იარაღების ნაკლოვანებათა შემცირების მიზნით ხმარობენ რთულ ობიექტივებს, რ-ებიც შედგება სხვადასხვა მასალისაგან დამზადებული სხვადასხვა ფორმის რამდენიმე ლინზისაგან. სარკეების ზედაპირს კი აძლევენ ბრუნვის პარაბოლოიდის ფორმას.

ა. ხ.-ი-ს სხვადასხვა დანიშნულება აქვს. მართალია, თითოეული მათგანი ასტრონ. დაკვირვებებისათვის არის განკუთვნილი, მაგრამ ზოგს მნათობთა მდებარეობის განსაზღვრისათვის იყენებენ (ასტრომეტრიული იარაღები), ზოგს — მათი ფიზ.-ქიმ. მდგომარეობის დასადგენად (ასტროფიზ. იარაღები); ზოგ შემთხვევაში ისინი თვალით დასამზერადაა მოწყობილი; უმთავრესად კი მათ ცის ცალკეული ობიექტების ან მთელი უბნების ფოტოგადაღებისათვის იყენებენ (ასტროგრაფი). დანიშნულების მიხედვით ა. ხ.-ი. შეიძლება იყოს სტაციონარული და გადასატანი, უძრავი და სხვადასხვა სიბრტყეში მოძრავი. ასტრომეტრიული იარაღები შედარებით მცირე ზომის ტელესკოპებია, რ-თაც რეფრაქტორის ტიპის რამდენიმე *სმ* დიამეტრის მქონე ობიექტივები აქვთ და აღჭურვილი არიან მაქს. სიზუსტით დაყოფილი წრეებით (მაგ., ვერტ. ან მერიდიანული წრე). დიდ ტელესკოპებს ასტროფიზ. მიზნებისათვის იყენებენ. მათი ობიექტივების ან სარკეების დიამეტრები შესაბამისად რამდენიმე ათეული ან ასეული (6 *მ*-მდე) *სმ*-ია. ფოკუსური მანძილებიც, ასტრომეტრიული იარაღებისაგან განსხვავებით, დიდი აქვთ და ხშირად რამდენიმე ათეულ მეტრს აღწევს.

ასტროფიზ. და ნაწილობრივ ასტრომეტრიული ტელესკოპები სტაციონარული დანადგარებია, რ-თაც საგანგებოდ აშენებული მყარი საძირკვლები და მოძრავგუმბათიანი კოშკები აქვთ. ასეთი იარაღები მკაცრად ორიენტირებულია ჰორიზ. მხარეების მიმართ და მათი ადგილიდან დაძვრა არ შეიძლება. გადასატანი ტელესკოპები უმთავრესად ასტრომეტრიულია, იყენებენ კოორდინატებისა და საათის შესწორების განსაზღვრისათვის და სამუშაო მდგომარეობაში მოჰყავთ მხოლოდ ყოველი დაკვირვების წინ სათანადო ადგილზე დადგმის შემდეგ (მაგ., უნივერს. იარაღი).

ზოგიერთი სპეც. დანიშნულების ტელესკოპი საერთოდ უძრავია. ზოგი მათგანი მუდმივად მიმართულია სამყაროს პოლუსისაკენ, პრეცესიის, ნუტაციისა და აბერაციის მუდმივების განსაზღვრისათვის, ზოგსაც სხვა მიზნებისათვის იყენებენ. მზის გვირგვინის დასამზერად ხმარობენ ე. წ. კორონოგრაფებს. მზის შესასწავლად იყენებენ რამდენიმე ათეული მეტრი სიგრძის სამზეო ტელესკოპებს, რ-ებიც არიან უძრავად პავილიონში (ჰორიზ. სამზეო ტელესკოპი) ან ვერტიკალურად, საგანგებოდ აგებულ კოშკში (სამზეო კოშკურა ტელესკოპი). ასეთ ტელესკოპებში მზის სინათლე ხვდება ბრტყელი სარკიდან (ცელოსტატიდან) არეკვლის შემდეგ. ყველა სხვა ტელესკოპი მოძრავია, ამასთანავე ზოგი მათგანი ბრუნავს მხოლოდ ჰორიზ. ღერძის ირგვლივ, ზოგი ერთდროულად — ჰორიზ. და ვერტ. ღერძების ირგვლივ (უმთავრესად ასტრომეტრიული ტელესკოპები). ასტროფიზ. ტელესკოპები კი — პარალაქსურ დანადგარზე დედამიწის ბრუნვის ღერძის პარალელური და მისი მართობი ღერძების ირგვლივ.

ოპტიკის ნაკლოვანებათა უარყოფითი გავლენის შესამცირებლად უკანასკნელ ათწლეულებში შემუშავებულია სარკე-ლინზური კონსტრ. ტელესკოპები, რ-ებშიც საგრძნობლადაა გაუმჯობესებული გამოსახულებათა ხარისხი. ასეთებია შმიდტის ანაბერაციული კამერა და მაქსუტოვის მენისკური ტელესკოპი.

კუთხესაზომი ხელსაწყოებიდან უნდა აღინიშნოს ჰელიომეტრი, რ-იც ძირითადად იხმარება ორჯერად ვარსკვლავთა კომპონენტებს შორის კუთხის გასაზომად. კუთხესაზომი ხელსაწყოების დანიშნულებას ასრულებს აგრეთვე უნივერს. იარაღი, ზენიტ-ტელესკოპი, საპასაჟო იარაღი და სხვა სახის ტელესკოპები მათზე მიმაგრებული დანაყოფიანი წრეებით. ა. ხ.-ი-ს მიეკუთვნება აგრეთვე დამხმარე (ლაბორ.) ხელსაწყოები, რ-ებიც დანიშნულების მიხედვით შეიძლება სამ ძირითად ჯგუფად დაიყოს: ფოტომეტრები, კოორდინატების საზომი იარაღები და საათები.

ფოტომეტრის დანიშნულებაა გაზომოს მნათობის მიერ დროის ერთეულში გამოსხივებული ენერგია (იხ. *ასტროფოტომეტრი*). პირველი ფოტომეტრები აგებული იყო სინათლის ხელოვნურ წყაროსთან მნათობის თვალით (ვიზუალურად) შედარების პრინციპზე და იყენებდნენ ტელესკოპთან კომბინაციაში. XX ს. 30-იან წლებიდან ისინი ელექტროფოტომეტრებმა შეცვალეს. ამ შემთხვევაში ტელესკოპის მილიდან გამოსული სხივთა კონა ეცემა ფოტოელემენტს, ფოტომამრავლებელს ან ფოტოწინააღმდეგობას, რ-ებიც სხივურ ენერგიას გარდაქმნიან ელექტრულ ენერგიად. ამ უკანასკნელს კი სათანადო გაძლიერების შემდეგ გალვანომეტრი ზომავს ან რეგისტრირდება რომელიმე თვითმწერი მოწყობილობით. ელექტროფოტომეტრის საშუალებით შესაძლებელია სინათლის ენერგიის გაცილებით უფრო ზუსტად გაზომვა, ვიდრე რომელიმე სხვა ცნობილი ხერხით. ამ შემთხვევაში სიზუსტე ვარსკვლავიერი სიდიდის რამდენიმე მეათასედს აღწევს, გარდა ამისა, ელექტროფოტომეტრის დახმარებით შესაძლებელია სხივური ენერგიის გაზომვა თვალისათვის უხილავ სპექტრის უბნებში (ინფრაწითელი, ულტრაიისფერი).

ოდნავ განსხვავებულ პრინციპზეა აგებული ისეთი ხელსაწყოები, როგორიცაა ბოლომეტრი, თერმოელემენტი, რადიომეტრი, სხვადასხვა კონსტრ. აქტინომეტრები და პირჰელიომეტრები. ელექტროფოტომეტრებისაგან განსხვავებით, ეს ხელსაწყოები ჯერ სხივურ ენერგიას გარ-

დაქმნიან სითბოდ, შემდეგ კი სითბოს–ელექტრულ ენერგიად.

ტელესკოპით მიღებული ნეგატივების გასაზომად იხმარება ლაბორ. მიკროფოტომეტრები. ამ ხელსაწყოებში სინათლის მუდმივი წყაროს მიერ წარმოქმნილი სხივი გაივლის მნათობის გამოსახულებას ნეგატივზე, იქ შესუსტდება, შემდეგ ეცემა ფოტოელემენტს, რ-ის მეშვეობითაც იზომება გამოსახულების მიერ გატარებული ენერგიის რაოდენობა. ამ უკანასკნელიდან ფოტომასალის მახასიათებელი მრუდის საშუალებით გამოითვლება მნათობის ბრწყინვალება. ბოლო წლებში ფართოდ გავრცელდა ირისული მიკროფოტომეტრი, რ-იც დამყარებულია ცვლადი ხვრელის მქონე დიაფრაგმის საშუალებით სინათლის ორი ნაკადის გათანაბრების პრინციპზე.

ასტროფოტონეგატივის დახმარებით მნათობებს შორის ხილული კუთხის გასაზომად იყენებენ კოორდინატთა საზომ ხელსაწყოებს. ამ ხელსაწყოების ნაწილს (მაგ., რეფსოლდის ხელსაწყო) ანათვლების ასაღებად გრძელი გამზომი ხრახნები აქვს, რ-თა საშუალებითაც ნეგატივი გადაადგილდება მიკროსკოპის მიმართ, ხელსაწყოების ნაწილში კი (მაგ., კნმ 1-3) — დანაყოფებიანი სკალები.

ხელსაწყოთა ამავე ჯგუფს უნდა მიეკუთვნოს ბლინკ-მიკროსკოპი და სტერეოკომპარატორი. მათი დახმარებით შესაძლებელია ერთსა და იმავე ტელესკოპზე სხვადასხვა დროს მიღებული ორი ნეგატივის შედარება, რაც ძლიერ აადვილებს დროის შესაბამის შუალედში ცაზე მომხდარი ცვლილებების (მნათობის გადაადგილება ან ბრწყინვალების შეცვლა) შემჩნევას. აღნიშნულ ხელსაწყოებს ჩვეულებრივ კოორდინატთა გასაზომი მოწყობილობაც აქვს.

დროის აღსარიცხავად იხმარება *ასტრონომიული საათები*. საუკეთესო საათების ცდომილება — საათის სვლა — დღეღამეში წამის რამდენიმე მეათასედს არ აღემატება.

კოსმ. სხეულებს ოპტიკურად შეისწავლიან ზემოთ განხილული ა. ხ.-ი-ით. მაგრამ სამყაროს სხეულებს უფრო გრძელტალღოვანი (რ ა დ ი ო გ ა მ ო ს ხ ი ვ ე ბ ა) და მოკლეტალღოვანი (რენტგენის სხივები, გამა-სხივები) გამოსხივებაც ახასიათებს, რ-თა შესწავლასაც მრავალი ახალი და დამატებითი ცნობის მოცემა შეუძლია გამოსხივების წყაროსა და, მაშასადამე, კოსმ. მატერიის შესახებ. ამჟამად წარმატებით მიმდინარეობს დაკვირვებები ამ სახის გამოსხივებებზე. შექმნილია და მრავალ ობსერვატორიაში ამუშავებენ რადიოტელესკოპებს, რ-ებიც სამყაროს საიდუმლოებათა შეცნობის მძლავრი საშუალებაა. რადიოტელესკოპების მუშაობის პრინციპი თითქმის იგივეა, რაც ოპტ. ტელესკოპებისა. რადიოსხივები იკრიბება ლითონისზედაპირიანი „სარკეებიდან“, შეკრებილი სხივები ძლიერდება სპეც. მოწყობილობით და შემდეგ შეისწავლება. თავისი კონსტრუქციით რადიოტელესკოპები უზარმაზარი დაზადგარებია, მათი „სარკეების“ დიამეტრი ხშირად მრავალ ათეულ მეტრს უდრის. მოკლეტალღოვანი გამოსხივების რეგისტრაციას ახდენენ სპეც. ხელსაწყოებით, რ-ებიც დედამიწის ატმოსფეროს გარეთ გააქვთ ბალონებისა და ხელოვნური თანამგზავრების ორბიტული სადგურების საშუალებით.

*ლიტ.*: ხ ა რ ა ძ ე ე., ზოგადი ასტროფიზიკის კურსი, თბ., 1960; Телескопы, под ред. Дж. Койпера и Б. Миддлхёрст, пер. с англ., М., 1963.

**ასტრონომიულ შეტყობინებათა ცენტრალური ბიურო,** სსრკ მეცნ. აკად. *ასტრონომიული საბჭოს* საინფორმაციო ორგანო, რ-ის დანიშნულებაა სწრაფად შეატყობინოს ასტრონ. დაწესებულებებს ცის სხეულების (კომეტების, მცირე ცთომილების, ცთომილთ თანამგზავრების, ახალი, ზეახალი და ცვალებადი ვარსკვლავების) აღმოჩენა მათი შემოწმებისა და შესწავლის მიზნით, აგრეთვე იძლევა მოკლე ცნობებს საინტერესო გამოკვლევებზე. ბიურო სცემს ბიულეტენს „Астрономический циркуляр“.

**„ასტრონომიჩესკი ეჟეგოდნიკ სსსრ“,** სსრკ მეცნ. აკად. თეორიული ასტრონ. ინ-ტის ყოველწლიური გამოცემა. გამოდის ლენინგრადში 1921-იდან. შეიცავს მოცემული წლის ყოველი დღისათვის მზის, მთვარის, პლანეტებისა და ზოგიერთი კაშკაშა ვარსკვლავის ზუსტი მდებარეობის, მზისა და მთვარის დაბნელებათა და სხვ. ასტრონ. მოვლენათა შესახებ მონაცემებს, რ-ებიც დიდი სიზუსტითაა გამოთვლილი და ასტრონ. დაკვირვებათა დამუშავებისთვისაა საჭირო.

**„ასტრონომიჩესკი კალენდარ“,** საკავშ. ასტრონ.-გეოდ. საზ-ბის საცნობარო გამოცემა. გამოდის მოსკოვში, განკუთვნილია ძირითადად ასტრონ. მოყვარულთათვის. შედგება მუდმივი და ცვალებადი ნაწილებისაგან. მ უ დ მ ი ვ ნ ა წ ი ლ შ ი მოცემულია თეორ. და სფერული ასტრონ. ელემენტები, პრაქტ. ასტრონ. ზოგიერთი ამოცანა და ასტრონ. ძირითადი ტერმინების განმარტებანი. მასში აღწერილია ზოგიერთი ასტრონ. ინსტრუმენტი და ამ ინსტრუმენტებით მუშაობის მეთოდიკა, მოცემულია ციურ სხეულთა და მოვლენათა დასაკვირვებელი ინსტრუქციები, მრავალრიცხოვანი ცხრილები და გრაფიკები. ც ვ ა ლ ე ბ ა დ ნ ა წ ი ლ შ ი მოცემულია მზისა და მთვარის მდებარეობანი წლის ყოველი დღისათვის, ცნობები პლანეტათა ხილვადობისა, დაბნელებათა და სხვ. ასტრონ. მოვლენათა შესახებ. „ა. კ.“ დაარსდა 1895, მუდმივი ნაწილი გამოიცა 1902, 1906, 1912, 1962 და 1973.

**ასტროორიენტატორი,** თვითმფრინავის, რაკეტის, კოსმ. ხომალდისა და სხვ. მოძრავი ობიექტის საბორტო ასტრონ. მოწყობილობა გეოგრ. კოორდინატების (გრძედის, განედის) განსასაზღვრავად. საძიებელი კოორდინატები მიიღება მზის, მთვარის ან კაშკაშა ვარსკვლავების სიმაღლეებისა და აზიმუტების ა-ით განსაზღვრის საფუძველზე.

ა-ის მიმყოლი სისტემა, რ-იც შედგება ოპტ. ტელესკოპისაგან, ფოტოელემენტებისაგან, გამაძლიერებლისა და დამამუშავებელი ძრავასაგან, ავტომატურად ახდენს ცის სხეულების პელენგაციას. მიმყოლი სისტემიდან მიღებულ სიგნალებს გადაამუშავებს გამომთვლელი მანქანა და იძლევა საძიებელ კოორდინატებს.

**ასტროპოლარიმეტრია,** პრაქტიკული *ასტროფიზიკის* დარგი, რ-იც *სინათლის პოლარიზაციის* გაზომვის საშუალებით შეისწავლის ციური სხეულების გამოსხივებას. პოლარიზაციას ზომავენ ვიზუალური, ფოტოგრ. და ფოტოელექტრული მეთოდებით. გასაზომად იყენებენ სპეც. იარაღებს — პოლარისკოპებსა და პოლარიმეტრებს.

მთვარის და ცთომილების ა-ს მიმართავდნენ ჯერ კიდევ გასული საუკუნის დასაწყისიდან. ამჟამად სწავლობენ მზის გვირგვინის, ზოდიაქური სინათლის, კომეტების, ვარსკვლავების, ნისლეულებისა და გალაქტიკების სინათლის პოლარიზაციას. აბასთუმნის ასტროფიზ. ობსერვატორიაში მთვარისა და ცთომილების სინათლის პოლარიზაციას ფოტოელექტრული მეთოდით შეისწავლიან. ამ მიზნით აქ შექმნილია ორიგინ. ფოტოელექტრული იარაღები — ავტომ. ელექტროპოლარიმეტრი და პოლაროვიზორი.

**ასტრორადიოკომპასი,** თვითმფრინავის რადიოპელენგატორი, რ-იც ციურ სხეულთა (უმთავრესად მზის) რადიოგამოსხივების მეშვეობით განსაზღვრავს თვითმფრინავის კურსს. ამინდისა და ხილვადობისაგან დამოუკიდებლად ა-ით შესაძლებელია თვითმფრინავის ადგილმდებარეობის განსაზღვრა საკმარისი სიზუსტით. ა. დაბრკოლებამდგრადია. მისი მოქმედების მანძილი შეუზღუდავია.

**ასტროსპექტროგრაფი,** სპექტრული ხელსაწყო, რ-საც ტელესკოპთან ერთად იყენებენ ციურ სხეულთა სპექტრების ფოტოგრაფირებისათვის. ა-ში სინათლის სპექტრად დაშლა ხდება პრიზმით ან დიფრაქციული მესრით. ტელესკოპით მიღებული მნათობის ფოკალური გამოსახულება თავსდება სპექტროგრაფის შესასვლელ ჭვრიტეზე. ჭვრიტიანი ა. შეიძლება უშუალოდ მიედგას ტელესკოპს ან ცალკე იზოთერმულ კაბინაში მოთავსდეს. უკანასკნელ შემთხვევაში ა-ის ჭვრიტეზე მნათობის გამოსახულება მიიღება დამატებითი ოპტ. სისტემის, ე. წ. კუდეს ოპტ. სისტემის გამოყენებით. ჭვრიტიანი ა. იძლევა უმთავრესად დიდი დისპერსიის სპექტრებს. ა-ის სახესხვაობაა უჭვრიტო ა. ამ შემთხვევაში გარდამტეხ პრიზმას ან დიფრაქციულ მესერს დგამენ ობიექტივის (რეფრაქტორში) ან სარკის (რეფლექტორში) წინ; მაშინ ტელესკოპის ფოკალურ სიბრტყეში ერთდროულად მიიღება ტელესკოპის ველში მოქცეული თითქმის ყველა მნათობის სპექტრები საშ. და მცირე დისპერსიით. ოპტ. სისტემა შეიძლება ისე იქნეს გათვლილი, რომ პრიზმის დადგმა შეიძლებოდეს ობიექტივის შემდეგ სხივთა კრებად კონუსში ფოკუსის წინ.

**ასტროსპექტროსკოპია,** ასტროფიზიკის დარგი. ამუშავებს ციურ მნათობთა სპექტრების მიღების ხერხებს, სათანადო იარაღების პრინციპებს, სპექტრების ანალიზის საფუძველზე შეისწავლის მნათობთა ატმოსფეროს ფიზ. და ქიმ. მახასიათებლებს: ტემპ-რას, ნათობას, მოძრაობას, ქიმ. შედგენილობას და სხვ. თანამედროვე ა-ში უმთავრესად დაკვირვების ფოტოგრ. მეთოდს იყენებენ. სპექტრის მისაღებად ტელესკოპზე მორგებულია სინათლის სპექტრად დამშლელი ხელსაწყო (სპექტროსკოპი, სპექტროგრაფი, ობიექტივწინა პრიზმა, დიფრაქციული მესერი და სხვ.). სპექტრის სახე, მასში ინტენსივობის განაწილება, ხაზების ინტენსივობა და მდებარეობა განპირობებულია ვარსკვლავის ატმ. მახასიათებლებით (ტემპ-რა, წნევა, იონიზაცია), ვარსკვლავის ბრუნვით, მოძრაობით და სხვ. სხვადასხვა ელემენტის სპექტრების მნათობის სპექტრებთან შედარებით ადგენენ, თუ რომელი ქიმ. ელემენტები წარმოქმნიან სპექტრულ



A—ობიექტივი
B—ფოკალური სიბრტყე
C—ცელოსტატი
D—მეორე სარკე
E—სპექტროგრაფი და სპექტროჰელიოგრაფი

სამზეო ვერტიკალური კოშკურა ტელესკოპი.




ასტროორიენტატორის პრინციპული სქემა: ტ$_1$, ტ$_2$ — ტელესკოპები; ფ$_1$, ფ$_2$ — ფოტოელემენტები; ძ$_1$, ძ$_2$ — მნათობთა სიმაღლის დამმუშავებელი ძრავები; ძ$_3$, ძ$_4$ — მნათობთა აზიმუტის დამმუშავებელი ძრავები; გ$_1$, გ$_2$, გ$_3$ — ვერტიკალის გიროსკოპები; ძ$_5$, ძ$_6$, ძ$_7$ — გიროსკოპების საკორექციო ძრავები; y — ვერტიკალის გრძნობიერი ქანქარიანი ელემენტი; $t_1$, $t_2$ — მნათობთა გრინვიჩის საათ-კუთხეები; $\delta_1$, $\delta_2$ — მნათობთა დახრილობანი; $\varphi$, $\lambda$ — ადგილსამყოფელის განედი და გრძედი.

ხაზებს მნათობის ატმოსფეროში, როგორია ატმოსფეროში იონიზაციის პირობები, ელემენტების რაოდენობრივი შედგენილობა, ჭეშმარიტი ბრწყინვალება ანუ აბსოლ. ვარსკვლავიერი სიდიდე. სპექტრული ხაზების ნორმალური მდგომარეობიდან გადანაცვლების შეფასების საფუძველზე ხასიათდება ვარსკვლავის მოძრაობა მხედველობის სხივის გასწვრივ (იხ. *დოპლერის ეფექტი*). ენერგიის განაწილება მზისა და ვარსკვლავის სპექტრში, რაც დამოკიდებულია მათს ტემპ-რაზე, შედარებით ახლოა *აბსოლუტურად შავი სხეულის* სპექტრში განაწილებასთან. ეს საფუძველს იძლევა სპექტრზე დაყრდნობით ვარსკვლავის ტემპ-რის განსაზღვრისათვის გამოვიყენოთ ფიზ. ცნობილი კანონები (პლანკის, ვინისა და სხვ.). ტემპ-რა და ბრწყინვალება ვარსკვლავის ძირითადი მახასიათებელი პარამეტრებია, რ-თა მიხედვით ხდება ვარსკვლავთა სპექტრული კლასიფიკაცია. სპექტრების ფიზ. თეორიისა და ვარსკვლავთა ატმოსფეროს თეორიის განვითარებასთან დაკავშირებით ა-იული მეთოდის გამოყენება იმდენად ფართოვდება, რომ ამჟამად ა. შეიძლება ჩაითვალოს ასტროფიზ. ჩამოყალიბებულ დარგად.

*ლიტ.*: ხ ა რ ა ძ ე ე., ზოგადი ასტროფიზიკის კურსი, თბ., 1960.



ასტროფიზიკა. რგოლური ნისლეული ლირის თანავარსკვლავედში, რომლის შიგნით მოთავსებულია მკრთალი ცხელი ვარსკვლავი.

**ასტროსპექტროფოტომეტრია,** ასტროფიზიკის დარგი, შეისწავლის ციურ მნათობთა სპექტრში ენერგიის განაწილებას. მისი მეშვეობით მიიღება ცნობები მნათობთა ატმოსფეროს ფიზ. პარამეტრებზე, ქიმ. შედგენილობაზე, მასში მიმდინარე პროცესებზე. ა-ის საფუძველია მნათობის სპექტრად დაშლილი გამოსხივების ინტენსივობის გაზომვა სპექტრის სხვადასხვა უბანში და იგი ძირითადად ფოტოგრ. *ასტროფოტომეტრიის* პრინციპებს ემყარება. ბოლო დროს ფართოდ გავრცელდა უფრო ზუსტი ხერხი: სპექტრის ერთიმეორის მიმყოლი ვიწრო უბნების ელექტროფოტომეტრული გაზომვა (ცდომილება — 1—2%). იმისდა მიხედვით, გაზომვის შედეგები ენერგეტ. ერთეულებითაა გამოხატული, თუ რაიმე სტანდ. სპექტრთან შეფარდებით, განასხვავებენ აბსოლ და ფარდობითს ა-ს. მზის სპექტრზე პირველი სპექტროფოტომეტრული გაზომვები (ვიზუალური) 1814 ჩატარდა. ამჟამად ვიზუალურ ა-ს თითქმის აღარ მიმართავენ.



ასტროფიზიკა. პლანეტსახის ნისლეული NGC 7293.

**ასტროფიზიკა,** ასტრონომიის დარგი, რ-იც შეისწავლის ციურ სხეულებში, მათს სისტემებსა და კოსმ. სივრცეში მიმდინარე ფიზ. და ქიმ. პროცესებს. ა. მეცნიერების შედარებით ახ. დარგია; იგი სწრაფად ვითარდება და ცენტრ. ადგილი უკავია თანამედროვე ასტრონ. მეცნიერებაში, რაც განპირობებულია მისი კავშირით ფიზ. უმნიშვნელოვანეს პრობლემებთან და აგრეთვე სამყაროს განვითარების, ენერგიის გარდაქმნის, ცის სხეულების წარმოშობა-ევოლ. საკითხების გაშუქების შესაძლებლობით. ვიდრე ვარსკვლავებს მნათ წერტილებად განიხილავდნენ და მხოლოდ მათს მდებარეობასა და მოძრაობას აკვირდებოდნენ ცაზე, ა., როგორც მეცნიერება, არ არსებობდა. იგი აღმოცენდა XIX ს. II ნახ-ში, მას შემდეგ, რაც მძლავრმა ტელესკოპებმა, ახ. იარაღებმა და მეთოდებმა ვარსკვლავთა სამყაროში მოვლენათა და ვარსკვლავთა თვისებების მრავალფეროვნება გამოავლინა და მოხერხდა ისეთი მეთოდების გამოყენება, რ-ებიც თავისთავადაც ფიზიკურია და, ამასთანავე, საშუალებას იძლევა მივიღოთ ცნობები ცის სხეულთა ფიზ. თვისებებზე. ცის სხეულების ფიზ. ბუნების პრობლემა უფრო ადრეც წამოიჭრა, როცა გალილეიმ ტელესკოპი გამოიყენა, მთვარის ზედაპირის დეტალურ სტრუქტურასა და სხვა მოვლენებს მიაქცია ყურადღება, მ. ლომონოსოვმა ვენერას გარშემო ატმოსფეროს არსებობაზე მიუთითა.

ა-ს საფუძველი მოუმზადა ფიზ. ისეთმა დარგებმა, როგორიცაა *ფოტომეტრია, ფოტოგრაფია, სპექტროსკოპია, კოლორიმეტრია*. ამჟამად ა. იყენებს აგრეთვე ელექტროფოტომეტრიას და კოსმ. რადიოგამოსხივების რეგისტრაციისა და ანალიზის საშუალებებს. ამასთან ერთად ა. მიმართავს როგორც თეორიული ფიზ. მიერ შემუშავებულ მეთოდებს, ასევე ციურ სხეულებში მიმდინარე პროცესების შესასწავლად საგანგებოდ შემუშავებულ მეთოდებს.

ასტროფიზ. დაკვირვება, ძირითადად, მნათობთა სხივების ანალიზში მდგომარეობს. მნათობები გამოასხივებენ უაღრესად ფართო დიაპაზონის, *კმ* სიგრძის ტალღებიდან *მმ*-ის მემილიონედი და უფრო ნაკლები სიგრძის, ელექტრომაგნ. ტალღებს. გამოსხივების ის ნაწილი, რ-ის ტალღის სიგრძე 0,4—0,75 *მკმ*-ზე მოდის, წარმოგვიდგება როგორც სინათლე, რ-საც თვალით აღვიქვამთ. დედამიწის ატმოსფეროს თვისებები ზღუდავენ ჩვენამდე მოღწეული გამოსხივების დიაპაზონს; ატმოსფერო არაგამჭვირვალეა ტალღებისათვის, რ-თა სიგრძე 0,3 *მკმ*-ზე ნაკლებია და აგრეთვე ზოგიერთ უბანში, სადაც ტალღის სიგრძე რამდენიმე *მკმ*-ს აღემატება. ამდენად ის, რასაც ვხედავთ ან ფიზ. ხერხებით ვაკვირდებით ოპტ. უბანში, მთელი გამოსხივების უმნიშვნელო ნაწილია. ადამიანი დიდხანს აკვირდებოდა კოსმ. მოვლენებს მხოლოდ გამჭვირვალობის ამ „ვიწრო ოპტ. სარკმლიდან", რაც ზღუდავდა მათს შემეცნებას. ა-ის განვითარების თანამედრ. ეტაპზე ოპტ. მეთოდების გარდა იყენებენ დაკვირვების არაოპტ. მეთოდებსაც, რ-თა საშუალებითაც კოსმ. სხეულებზე დაკვირვება ხერხდება მათი გამოსხივების უფრო ფართო დიაპაზონში, რაც ამდიდრებს ინფორმაციას, სრულყოფს ჩვენს წარმოდგენებს სამყაროს მოვლენებზე. როგორც თავის დროზე შეუიარაღებელი თვალის ტელესკოპით შეცვლამ ერთგვარი გადატრიალება მოახდინა ასტრონომიაში, ასევე დღეისათვის ა-ში ახ. გადატრიალება მოახდინა რადიოტელესკოპმა და მოკლეტალღიან გამოსხივებებზე დაკვირვებამ. ამასთან დაკავშირებით ახ. დარგებად ჩამოყალიბდა *რადიოასტრონომია, რენტგენისეული ასტრონომია* და *გამა-ასტრონომია*. რადიოასტრონ. საშუალებებით დედამიწაზე მიიღება კოსმ. სხეულებიდან მოსული *მმ*-იდან ასეულ *მ*-მდე სიგრძის ტალღის გამოსხივება. რენტგენის სხივების ტალღის სიგრძეები მიახლოებით *სმ*-ის მეასმილიონედ ნაწილს უდრის, გამა-სხივებისა — უფრო მოკლეა. რაკი დედამიწის ატმოსფერო ასეთი მოკლეტალღიანი გამოსხივებისათვის (ულტრაიისფერი, რენტგენისეული, გამა-სხივები) არაგამჭვირვალეა, ამიტომ რენტგენისეული და გამა-გამოსხივების რეგისტრაცია მხოლოდ ატმოსფეროს გარედან, აპარატურის კოსმ. სივრცეში გატანის პირობებშია შესაძლებელი. ჯერ მხოლოდ ჩასახვის პროცესშია *ნეიტრინული ასტრონომია*. ნეიტრინული ნაკადის გარდა, არც ერთ სხვა გამოსხივებას არ ძალუძს უშუალოდ გამოაღწიოს ვარსკვლავის ან მზის წიაღიდან ისე, რომ სხვა ნაწილაკებთან ურთიერთობაში არ გარდაიქმნას, არ შეიცვალოს თვისებები და სხვ. ნეიტრინოს მოაქვს უშუალო ინფორმაცია ვარსკვლავის (მზის) წიაღიდან; ნეიტრინული ნაკადის რეგისტრაცია თითქოს ვარსკვლავის წიაღში „ჩაგვახედებს"; საამისოდ უნდა დამზადდეს განსაკუთრებული ფიზ. იარაღები (პირობითად მათ ნეიტრინულ ტელესკოპებს უწოდებენ). აინშტაინის ფარდობითობის ზოგადი თეორიის გამოყენება ასტრონომიაში (მერკურის ორბიტის პერიჰელიუმის გადანაცვლება, მიზიდულობის ველში სხივების გამრუდება, სინათლის სიხშირის ცვლილებები), *კვაზარების* ბუნების, კოსმ. სხივების და სხვა საკითხების შესწავლა განსაზღვრავს პრობლემებს, რ-ებიც შეიძლება გაერთიანდეს ახ. დარგში — რელატივისტურ ა-ში.

ფიზ. მეთოდების გამოყენებითა და პრობლემებით ა. ახლო დგას ფიზიკასთან. ეს ორი დარგი ხელს უწყობს ერთიმეორის განვითარებას. ფიზიკა ემყარება ექსპერიმენტებს, რ-ებიც ტარდება საგანგებოდ მოწყობილ ლაბორატორიებში, სადაც არ ხერხდება გარემოს მდგომარეობის საჭირო მრავალფეროვნების შექმნა, რაც ზღუდავს ექსპერიმენტებს. ასტროფიზიკოსი აკვირდება ნივთიერებას, მის განვითარებას მრავალფეროვან გრანდიოზულ „ციურ ლაბორატორიაში", მზისა და ვარსკვლავების ატმოსფეროში, აიროვან და სხვა ბუნების ნისლეულებში, ვარსკვლავთშორის სივრცეში, სადაც ნივთიერებათა სიმკვრივე $10^{-24}$ *გ/სმ*$^3$-იდან $10^6$—$10^7$ *გ/სმ*$^3$-მდე აღწევს, ტემპ-რა — რამდენიმე ასეულიდან ათეულ ათას გრადუსამდე, ზოგჯერ კი აბსოლ. ნულის მახლობელია და სხვ. ეს დამატებით ინფორმაციას აწვდის ფიზიკოსს ნივთიერების, ელემენტარული ნაწილაკების თვისებებზე, ნივთიერებისა და ენერგიის გარდაქმნებზე. ფიზიკა, თავის მხრივ, გარკვეულ მიმართულებას აძლევს ასტროფიზ. კვლევას და ხელს უწყობს ა-ის პრობლემების შესწავლას.

ა-ს ორ ძირითად ნაწილად ყოფენ: პ რ ა ქ ტ ი კ უ ლ ა-ად და თ ე ო რ ი უ ლ ა-ად. პირველი შეისწავლის ასტროფიზ. დაკვირვების მეთოდებს, აღწერს სათანადო იარაღებს და დაკვირვებით მიღებული მასალის დამუშავების ხერხებს. მისი ქვედარგებია: *ასტროფოტომეტრია, ასტროფოტოგრაფია, ასტროსპექტროსკოპია*. თეორ. ა. შეისწავლის ცის სხეულების გარე ფენებს, წიაღის აგებულებას და თვისებებს, ნისლეულების ბუნებას, კოსმ. გარემოში არსებულ მაგნ. და ელექტრულ ველებს და მათს კავშირს ნივთიერებასთან, გამოსხივების ენერგიის წყაროებს. ასეთი შესწავლა ფიზ. თეორიების საფუძველზე და მათ. აპარატის გამოყენებით ხორციელდება.

უკანასკნელ წლებში დედამიწის ხელოვნურ თანამგზავრებზე და საპლანეტათშორისო ავტომ. სადგურებზე დადგმული აპარატურით ცის მოვლენებზე ატმოსფეროს გარედან დაკვირვებები ახალი დარგის — კოსმოსური ა-ის ჩამოყალიბების შესაძლებლობას ქმნის. ასეთ დაკვირვებებს, რ-თა მეშვეობით შეისწავლება მნათობთა გამოსხივება და ელემენტარული ნაწილაკები მათს პირვანდელ, დედამიწის ატმოსფეროს მიერ სახეშეუცვლელ, შეუსუსტებელ მდგომარეობაში, დიდი უპირატესობა აქვთ და ისინი თვისობრივად ახალ, მდიდარ ინფორმაციას იძლევიან. კოსმ. ა-ს დიდი პერსპექტივები აქვს, იგი ვითარდება ხელოვნური კოსმ. სხეულების ფრენის პირობებში მიღებული ინფორმაციის საფუძველზე.

XIX და XX სს. მიჯნაზე ა. სწრაფად ვითარდება. ი. *ფრაუნჰოფერმა* მზის სპექტრში აღმოაჩინა შთანთქმის ხაზები (1815), რამაც დასაბამი მისცა ცის სხეულთა სპექტრულ ანალიზს; ა. *სეკიმ* ცის სხეულების დასაკვირვებლად და შესასწავლად გამოიყენა ფოტოგრ. პროცესები. ე. *პიკერინგმა* დაამუშავა მნათობთა ბრწყინვალების გაზომვის მეთოდი, მასვე ეკუთვნის სპექტრული კლასიფიკაციისა და სპექტრულად ორჯერადი ვარსკვლავების მინიშნების ცდა; პ. *ჟანსენს* ეკუთვნის ფიზ. დაკვირვება მზის სრულ დაბნელებაზე, მზის

სპექტრის გამოკვლევა და მასში მიწიერი წარმოშობის წყლის ორთქლის ხაზების აღმოჩენა, ხოლო ჯ. *ლოკიერმა* მზის ქრომოსფეროში აღმოაჩინა დედამიწაზე ჯერ კიდევ უცნობი ჰელიუმის ხაზები, მანვე გამოიკვლია წნევისა და ტემპ-რის სხვადასხვა პირობებში აირების ნათება და სხვ.

თანამედრ. ა-ის ჩამოყალიბებასა და განვითარებას დიდად შეუწყვეს ხელი რუს. სკოლის წარმომადგენლებმა: თ. *ბრედიხინმა* შექმნა კომეტათა კუდების ფორმების თეორია, დაადგინა კომეტების კავშირი მეტეორიტებთან, ცის მოვლენების ასახსნელად შემოიღო განმზიდველი ძალების ცნება; ვ. *ცერასკის* ეკუთვნის მზის ტემპ-რის განსაზღვრის პირველი ცდები; ა. *ბელოპოლსკიმ* შეისწავლა მზის ბრუნვის კანონზომიერებანი, საგანგებო ექსპერიმენტით უჩვენა მოძრავი წყაროს გამოსხივების ტალღის სიგრძის ცვლილების ეფექტი, აღმოაჩინა ვარსკვლავთა სხივური სიჩქარეების ცვლილებანი, გამოიკვლია ცვალებად ვარსკვლავებში მიმდინარე მოვლენები; გ. *ტიხოვმა* ა-ში პირველმა გამოიყენა შუქფილტრები.

XX ს-ში დიდი ყურადღება დაეთმო ე. წ. *ცვალებადი ვარსკვლავების* შესწავლას. შესაძლებელი გახდა მათში მიმდინარე კანონზომიერ მოვლენათა დადგენა, გალაქტიკის აგებულებასთან მათი კავშირის მიკვლევა, ვარსკვლავთა ევოლ. საკითხების გარკვევა; გაშუქდა ვარსკვლავური ნივთიერებისა და ვარსკვლავთშორისი სივრცის ველების მატერიასთან კავშირის პრობლემა (ვ. *ამბარცუმიანი,* გ. *შაინი,* ბ. *ვორონცოვ-ველიამინოვი*); აღმოაჩინეს შედარებით ახალგაზრდა ვარსკვლავთა ჯგუფები — *ვარსკვლავთა ასოციაციები* (ვ. ამბარცუმიანი); შესაძლებელი გახდა ვარსკვლავთა სისტემების ასაკის შეფასება; განსაკუთრებული ყურადღება მიექცა არასტაციონარულ მოვლენებსა და ობიექტებს, რ-თა კვლევა ნაყოფიერი აღმოჩნდა კოსმოგონიის თვალსაზრისით.

ინტენსიურად მიმდინარეობს მზის სისტემის სხეულების შესწავლა *ფოტომეტრიის, კოლორიმეტრიის,* პოლარიმეტრიის, *სპექტრული ანალიზისა* და რადიოასტრონომიის მეთოდებით. გ. ტიხოვმა მიზნად დაისახა მარსის ზედაპირის ბუნების გამოკვლევა, ახლებურად მიუდგა მარსზე სიცოცხლის არსებობის საკითხს, შექმნა ახ. დარგი — *ასტრობოტანიკა*. რადიოასტრონომიამ ახ. ცნობები მოგვაწოდა მთვარის ნიადაგის აგებულებაზე, მის ტემპრაზე; ისახება ლაზერული ასტრონომია. კოსმ. ტექ. წარმატებათა შედეგად მთვარესა და ვენერაზე დაშვებული ავტომ. სადგურების მეშვეობით ხორციელდება ამ სხეულების ფიზ. პარამეტრების უშუალო გაზომვა. თეორიულმა ა-მ განავითარა სხივური ენერგიის გადატანის თეორია და დაამუშავა ფოტოსფეროს თეორია, გამოიკვლია ვარსკვლავთა სხვადასხვა შესაძლო მოდელები, მრავალ შემთხვევაში ახსნა დამზერილი მოვლენები და ხელი შეუწყო ვარსკვლავთა ევოლ. (კოსმოგონიის) პრობლემების განვითარებას; ჩამოყალიბდა შეხედულება ვარსკვლავთა ევოლ. და ენერგეტ. წყაროების ბირთვული რეაქციების უდიდეს როლზე, აგრეთვე — ელექტრომაგნ. ძალების როლზე ვარსკვლავში და ვარსკვლავთშორის სივრცეში; გაფართოვდა დაკვირვებულ მონაცემთა და წამოჭრილ პრობლემათა წრე, რ-თა ახსნა თეორ. ა-ს მოეთხოვება.

თეორ. ა-ის განვითარებამ, მანქანური გამოთვლების შემოღებამ, მძლავრი ტელესკოპების, ახ. მეთოდებისა და ახ. ტექ. ფართო და მრავალმხრივმა გამოყენებამ (მეტადრე გარეატმოსფერულმა დაკვირვებებმა) ნიადაგი შეუქმნა ა-ის სწრაფ განვითარებას. ახ. მეთოდებით აღმოაჩინეს *რადიოგალაქტიკები, კვაზარები, პულსარები, ზეახალ ვარსკვლავთა* რადიო- და რენტგენის გამოსხივება, სამყაროს სივრცეში განაწილებული ნეიტრალური წყალბადი, მთვარისა და პლანეტების რადიოგამოსხივება. შესაძლებელი გახდა მზის, მთვარისა და პლანეტების რადიოლოკაცია, პლანეტათშორისი პლაზმის შესწავლა, ახლო მანძილიდან მთვარის ორივე მხარის დეტალური ფოტოგრაფირება, მთვარის ნიადაგის ფიზ. და ქიმ. ანალიზი, პლანეტების ახლო სივრცეების მაგნ. ველების დახასიათება, ვენერას ატმოსფეროს ფიზ. და ქიმ. პარამეტრების უშუალო გაზომვა, დედამიწისა და იუპიტერის ირგვლივ რადიაციული სარტყლების არსებობის აღმოჩენა და სხვ. მოპოვებულია ცნობები კოსმ. ნივთიერების ქიმ. შედგენილობაზეც. სამყაროში ნივთიერება უმეტესად მსუბუქი ელემენტებისაგან შედგება — თითქმის 2/3 წყალბადია, დაახლოებით 1/4 — ჰელიუმი, დანარჩენი კი ყველა სხვა, უფრო მძიმე ელემენტი. მასისა და ენერგიის მხრივ ძირითადი როლი კოსმოსში ვარსკვლავებს — გავარვარებული აირისა და პლაზმის ამ გიგანტურ თვითმნათ სფერულ სხეულებს — ეკუთვნის. ათეულობით მილიონი გრადუსის ტემპრის პირობებში მიმდინარე ბირთვულ რეაქციებშია ვარსკვლავთ უაღრესად მძლავრი გამოსხივების ენერგიის წყაროები. ნორმალურ ვარსკვლავებში ეს რეაქციები მდგომარეობს წყალბადის ჰელიუმად გარდაქმნაში, ხოლო ე. წ. წითელ გიგანტვარსკვლავებში, რ-თა წიაღში უფრო მაღალი ტემპ-რაა, ჰელიუმის ნახშირბადად, ჟანგბადად და სხვა ელემენტებად გარდაქმნაში. ბირთვული რეაქციები განსაზღვრავს ვარსკვლავთა უმრავლესობის აგებულებასა და განვითარებას. რადგან წიაღის უშუალო დაკვირვება არ ხერხდება, მიმართავენ ვარსკვლავის აგებულების მოდელის თეორ. წარმოდგენას ან ვარაუდს. ასეთი ვარაუდი გამოდის ვარსკვლავის წონასწორობის ფაქტიდან. იმისათვის, რომ წიაღში მაღალი ტემპ-რის შედეგად განვითარებულმა ვეება წნევამ არ „დაშალოს" ვარსკვლავი, ამ წნევას უნდა უპირისპირდებოდეს მიზიდულობის ძალა. მაშასადამე, ვარსკვლავის წიაღიდან გარეთ მიმართული შიგა წნევის ძალა უნდა ჩაითვალოს გარედან შიგნით მიმართული „სიმძიმის" ანუ მიზიდულობის ძალის ტოლად, შესაბამისად ივარაუდება წიაღის ტემპ-რა, წიაღიდან სითბოს გამოტანის მექანიზმი და სხვ. ვარსკვლავის — ამ გიგანტური აიროვანი (პლაზმური) სფეროს — ზომა, მასა, გამოსხივების ინტენსივობა, ზედაპირული ტემპ-რა და სხვა პარამეტრები, რ-თა შეფასება უშუალოდ დაკვირვებული მონაცემებით ან სხვა გზით ხდება, არ უნდა ეწინააღმდეგებოდეს ვარსკვლავის კონკრ. მოდელის პირობებს. გრავიტაციულ და ბირთვულ ძალებთან ერთად სამყაროში მატერიის ევოლუციისათვის აგრეთვე დიდი მნიშვნელობა აქვს მაგნ. ველებს, კოსმ. სხივებს და სხვ. მოვლენებს.

სამყაროში დაკვირვებული ყველა მოვლენის ახსნა არ ხერხდება იმ უნივერს. კანონზომიერებათა საფუძველზე, რ-ებიც აქამდე ყველა პროცესს ასაბუთებდნენ მექანიკაში, ფიზიკაში და სხვ. ამ ახ. მოვლენების ბუნების მიკვლევა თანამედროვე ა-ის ფუნდამენტური ამოცანების გადაჭრასთან გვაახლოებს. ეს ამოცანებია: სამყაროს, როგორც ერთიანის, ახსნა, სამყაროს აგებულებისა და ევოლ. პრობლემა (კოსმოლოგიური პრობლემა), ვარსკვლავების, ზევარსკვლავების, გალაქტიკების ბირთვების, რადიოგალაქტიკების წარმოშობის მექანიზმებისა და მათი ბუნების ახსნა.

სსრკ-ში ასტროფიზ. კვლევა მიმდინარეობს უმთავრესად სსრკ მეცნ. აკად. ყირიმის, სომხ. სსრ მეცნ. აკად. ბიურაკანის და საქ. სსრ მეცნ. აკად. აბასთუმნის ასტროფიზ. ობსერვატორიებში. უცხოეთის ასტროფიზ. ცენტრებია: მაუნტ-პალომარის, მაუნტ-ვილსონის, ლიკისა და კიტ-პიკის ობსერვატორიები (აშშ), სენმიშელის ასტრონ. ობსერვ. და პარიზის ასტროფიზ. ინ-ტი (საფრანგეთი), ონდრჟეიოვის ასტრონ. ინ-ტი (ჩეხოსლოვაკია).

*ლიტ.*: ხ ა რ ა ძ ე ე., ზოგადი ასტროფიზიკის კურსი, თბ., 1960; З е л ь д о в и ч Я. Б., Н о в и к о в И. Д., Релятивистская астрофизика, М., 1968; М а р т ы н о в Д. Я., Курс общей астрофизики, М., 1965; С т р у в е О. В., З е б е р г с В., Астрономия XX в., пер. с англ., М., 1968.
*ე. ხარაძე.*

**ასტროფიზიკის ინსტიტუტი ტაჯიკეთის სსრ მეცნიერებათა აკადემიისა,** სამეცნ.-კვლ. დაწესებულება დუშანბეში. შეიქმნა 1958 სტალინაბადის ასტრონ. ობსერვ. ბაზაზე. ინ-ტი იკვლევს მეტეორებს, კომეტებსა და ცვალებად ვარსკვლავებს; ამ ინ-ტის გამოცემებია „Бюллетень" (1951-იდან) და ჟურნ. „Кометы и метеоры" (1957-იდან).

**ასტროფიზიკის ინსტიტუტი ყაზახეთის სსრ მეცნიერებათა აკადემიისა,** სამეცნ.-კვლ. დაწესებულება ალმა-ათაში. შეიქმნა 1950 ასტრონ. და ფიზ. ინ-ტის ბაზაზე. იგი ატარებს გამოკვლევებს ასტრონ., ასტროფიზ. და ატმ. ოპტიკის სხვადასხვა დარგში. მისი ფილიალია კორონალური სადგური, რ-იც ზღვის დონიდან 2900 *მ* მდებარეობს. ინ-ტის გამოცემებია „Известия" (1955—62) და თემატური „Труды" (1961-იდან).

**ასტროფოტოგრაფია,** ცის სხეულების ფოტოგრაფირებაზე დამყარებული ასტრონ. დაკვირვებისა და კვლევის მეთოდი. ა. ასტრონომიაში დაინერგა XIX ს. II ნახ-ში, შემდგომში ფართოდ განვითარდა და ამჟამად თითქმის მთლიანად განდევნა პრაქტიკიდან ვიზუალური დაკვირვება. ფოტოფირფიტის ან ფოტოფირის სინათლისადმი მგრძნობიარე ემულსიას გადაღების ხანგრძლივობის გაზრდით შეუძლია დააგროვოს სინათლის მოქმედების ეფექტი და, ამგვარად, აღბეჭდოს ისეთი მკრთალი ციური მნათობი, რ-იც თვალით თვით უდიდეს ტელესკოპშიც კი არ ჩანს. შედარებით მცირე ზომის რეფლექტორით (მაგ., 30 *სმ*), 3 საათის ექსპოზიციით, შეგვიძლია მივიღოთ 16—17 ვარსკვლავიერი სიდიდის მნათობის ფოტოგრ. გამოსახულება, თვალით კი იმავე რეფლექტორში ძლივს დავინახავთ 13 ვარსკვლავიერი სიდიდის მნათობს. ფოტოემულსიას უნარი აქვს სწრაფად აღიქვას სურათის ყველა დეტალი (პანორამულობის უნარი), რაც უზრუნველყოფს არა მარტო სურათის სისრულეს, არამედ იძლევა სხვადასხვა ობიექტების ფოტომეტრიული შედარების საშუალებას და სხვ. ფოტოგრ. მეთოდის უპირატესობაა აგრეთვე მისი ობიექტურობა და დოკუმენტურობა. ფოტოგრ. გამოსახულება არაა დამოკიდებული დამკვირვებლის სუბიექტურ თვისებებზე, იგი წლების განმავლობაში დაცულია როგორც დოკუმენტი და შემდგომ გამოკვლევათა მასალა. თუ ადამიანის თვალს შესწევს უნარი აღიქვას სინათლის სპექტრის მხოლოდ ერთი გარკვეული, ე. წ. ხილული უბანი, შუქმგრძნობიარე ფოტოფირფიტა ელექტრომაგნ. გამოსხივებას აღბეჭდავს ფართო დიაპაზონში (იისფერი, ყვითელი, წითელი და ინფრაწითელი სხივები), რაც არსებითად აფართოებს კვლევის შესაძლებლობებს.

ასტროფოტოგრ. დაკვირვება შეიძლება ნებისმიერი ტელესკოპით, რ-საც ფოკუსის სიბრტყეში ოკულარის ნაცვლად მიდგმული აქვს ფირფიტასათავსი. ამის გარდა არსებობს სპეციალიზებული ფოტოგრ.


ასტროფიზიკა. Sb ტიპის სპირალური გალაქტიკა NGC 2841.


ასტროფიზიკა. გადაკვეთილი სპირალური გალაქტიკა NGC 1300.

ტელესკოპებიც (იხ. *ასტროგრაფი*). ვარსკვლავი ფოტოფირფიტაზე იძლევა წრის მსგავს ნეგატიურ გამოსახულებას. მისი სიმკვრივე ან სიდიდე დამოკიდებულია ვარსკვლავის ბრწყინვალებაზე. ეს გარემოება ცის ობიექტების ბრწყინვალების განსაზღვრის საფუძველს იძლევა (იხ. *ასტროფოტომეტრია*). ასევე, ფოტოფირფიტაზე მნათობის სპექტრის გამოსახულების მიხედვით განვსაზღვრავთ სპექტრის სხვადასხვა უბნის ინტენსივობას (იხ. *ასტროსპექტროფოტომეტრია*). ფოტოფირფიტაზე ვარსკვლავთა გამოსახულების ურთიერთმდებარეობის ზუსტი გაზომვით შეიძლება გამოვთვალოთ მათი კოორდინატები, მოძრაობა და სხვ.

1840 მიიღეს ცის სხეულის (მთვარის) პირველი ფოტოგრაფია; XIX ს. 50-იან წწ. — ვარსკვლავებისა. 1860 მიიღეს მზის სრული დაბნელების იმდენად კარგი ფოტოგრაფია, რომ იგი ჩაითვალა მზის გვირგვინის არსებობის დამამტკიცებლად. იმავე საუკუნის დამლევს ფოტოგრაფიას უკვე ფართოდ იყენებდნენ. მალე შეიქმნა მრავალი ვრცელი ფოტოგრ. ვარსკვლავთ რუკა და ატლასი. მათი გამოყენებით და ახ. ასტროფოტონეგატივებთან შედარებით, აგრეთვე სპექტრების ფოტოგრაფიების ანალიზით აღმოაჩინეს მრავალი ახ. ობიექტი (ცვალებადი ვარსკვლავები, მცირე ცთომილები, კომეტები, ცთომილი პლუტონი) და მოვლენა (*წითელი წანაცვლება*), გალაქტიკის ბრუნვა და სხვ.

*ლიტ*.: ხ ა რ ა ძ ე ე., ზოგადი ასტროფიზიკის კურსი, თბ., 1960.

**ასტროფოტომეტრი,** ფოტომეტრი, რ-საც იყენებენ ასტროფოტომეტრიაში ციურ მნათობთა სინათლის ნაკადის ან მათი ბრწყინვალების გასაზომად. ა. მორგებულია ტელესკოპზე და ისეა მოწყობილი, რომ მისი მხედველობის ველში ერთიმეორის გვერდით ერთდროულად ჩანს გამოსაკვლევი ვარსკვლავი და შესადარებელ სტანდარტად შერჩეული ვარსკვლავი ან სტანდარტული სინათლის წყარო, ე. წ. „ხელოვნური ვარსკვლავი“. ხელსაწყო საშუალებას იძლევა, გამოსაკვლევი ან ხელოვნური ვარსკვლავის ბრწყინვალება ვცვალოთ მათი გათანაბრებამდე და რაოდენობრივად შევაფასოთ ეს ცვლილება, რაც ბრწყინვალების განსაზღვრის საფუძველს წარმოადგენს. ა-ები ერთიმეორისაგან განირჩევიან გამოსაკვლევი და სტანდარტული ვარსკვლავების ბრწყინვალებითა და გასათანაბრებელი საშუალებებით: ოპტ. სოლი — ერთგვარი შუქფილტრი, რ-ის სიმკვრივე კანონზომიერად იცვლება (სოლიანი ა.); პოლარიზატორი, რ-ის ბრუნვითაც ასუსტებენ სინათლის ნაკადს (პოლარიზაციული ა.) და სხვ.

პირველი ა. ააგო ჯ. *ჰერშელმა* XIX ს. II მეოთხედში. ჰარვარდის ობსერვატორიაში (აშშ). პოლარიზაციული ა-ით გაზომეს ყველა ვარსკვლავის ბრწყინვალება 7,5 ვარსკვლავიერ სიდიდემდე.

თანამედროვე ა. მოწყობილია ისე, რომ ბრწყინვალების დასადგენად ზომავენ ფოტოფირფიტაზე მნათობის წინასწარ აღბეჭდილი გამოსახულების დიამეტრს ან ფოტოგრ. სიმკვრივეს (იხ. *მიკროფოტომეტრი*). გარდა ამისა, ბრწყინვალებას ზომავენ ტელესკოპზე მორგებული *ელექტროფოტომეტრით,* რ-იც არსებითად ა-ს წარმოადგენს. ამჟამად დიდი მასშტაბების ასტროფოტომეტრიული გაზომვები და ვარსკვლავების ბრწყინვალების კატალოგების შედგენა ამ ორ უკანასკნელ საშუალებას ემყარება.

**ასტროფოტომეტრია,** პრაქტიკული ასტროფიზიკის დარგი, რ-იც შეისწავლის და ამუშავებს ვარსკვლავთა ბრწყინვალების და განფენილ ციურ სხეულთა სიკაშკაშის გაზომვის მეთოდებს. თეორ. ა. ამუშავებს პლანეტების, თანამგზავრებისა და სხვა სხეულების ზედაპირიდან სინათლის არეკვლის თეორიას, პრაქტიკული ა. კი — გამოსხივებული ან არეკლილი სინათლის გაზომვის მეთოდებსა და სათანადო ხელსაწყოების აგებისა და მუშაობის პრინციპებს. ა. იყოფა სამ ნაწილად: ვიზუალურ, ფოტოგრ. და ფოტოელექტრულ ა-დ. პირველ შემთხვევაში მნათობის ბრწყინვალებას თვალით ზომავენ. ამისათვის მნათობის ბრწყინვალებას უშუალოდ ან ტელესკოპზე მორგებული ასტროფოტომეტრით ადარებენ სტანდარტად მიღებულ ვარსკვლავს ან სტანდ. სინათლის წყაროს, ე. წ. „ხელოვნურ ვარსკვლავს“, რ-საც ქმნის მცირე დიაფრაგმის უკან მოთავსებული ნათურის სინათლე და რ-იც ფოტომეტრის ოკულარში მოჩანს ნამდვილი ვარსკვლავის გამოსახულების გვერდით (იხ. *ასტროფოტომეტრი*). ფოტოგრ. ა-ის შემთხვევაში ვარსკვლავის ბრწყინვალება ფოტონეგატივზე განისაზღვრება მისი და სტანდ. ობიექტის გამოსახულებათა სიდიდის ან სიმკვრივის შედარებითი შეფასებით, რისთვისაც იყენებენ სპეც. ხელსაწყოს—*მიკროფოტომეტრს*. ფოტოელექტრული მეთოდით ბრწყინვალების გაზომვისას ტელესკოპის ფოკუსში შეკრებილი მნათობის სინათლე ფოტოელემენტს ეცემა, რაც წარმოშობს დენს, რ-ის გაზომვით შეფასდება მნათობის ბრწყინვალება (იხ. *ელექტროფოტომეტრი*). ასტრონომიაში მნათობთა ბრწყინვალების საზომ ერთეულად მიღებულია *ვარსკვლავიერი სიდიდე*. ბრწყინვალებათა ფოტოგრ. მეთოდით გაზომვის თანამედრ. სიზუსტეა ვარსკვლავიერი სიდიდის რამდენიმე მეასედი, ხოლო ფოტოელექტრული მეთოდით გაზომვისა — რამდენიმე მეათასედი, რასაც შეესაბამება ბრწყინვალების 1%-ზე ნაკლები ცდომილება. ერთი და იმავე მნათობის ვიზუალური, ფოტოგრ. და ფოტოელექტრული მეთოდებით გაზომვის შედეგები რაოდენობრივად ერთიმეორის ტოლი არაა იმის გამო, რომ თვალის, ფოტოფირფიტისა და ფოტოელემენტის სინათლეგრძნობიარობა სხვადასხვაა და ამიტომ ფაქტობრივად შეისწავლება გამოსხივება სპექტრის სხვადასხვა უბანში (ე. ი. დგინდება მნათობის სპექტრი). გამოსხივების სრული ენერგია, რ-იც დედამიწის ატმოსფეროს განჭოლავს, იზომება *თერმოელემენტით,* რადიომეტრით, *ბოლომეტრით*.

სტანდარტებად შერჩეულია ვარსკვლავები სამყაროს ჩრდ. პოლუსის არეში და სხვადასხვა გალაქტიკურ გროვებში. ყველაზე ბრწყინვალე ვარსკვლავებს მიაკუთვნებენ პირველ ვარსკვლავიერ სიდიდეს, შეუიარაღებელი თვალით ხილვად ყველაზე მკრთალ ვარსკვლავებს — მეექვსეს, ხოლო თანამედრ. უმძლავრესი ტელესკოპით ხილვადს — ოცდამესამეს. პირველ ვარსკვლავიერ სიდიდეზე უფრო ბრწყინვალე მნათობებს უარყოფითი ვარსკვლავიერი სიდიდეები მიეწერება. მაგ., პლანეტა ვენერას ბრწყინვალება —4, მზის — 26,7 ვარსკვლავიერი სიდიდით გამოიხატება. ა-ის განსაზღვრების შედეგები ქვეყნდება ვარსკვლავთა კატალოგებში. ცნობილია მრავალი ფოტომეტრიული კატალოგი, რ-ებიც ასეული ათასობით ვარსკვლავის ვარსკვლავიერ სიდიდეს მოიცავს. რამდენიმე ფოტომეტრიული კატალოგი აქვს გამოქვეყნებული აგრეთვე აბასთუმნის ასტროფიზიკურ ობსერვატორიას.

მნათობთა ბრწყინვალების განსაზღვრას ცდილობდნენ ჰიპარქე და პტოლემე, ალ-სუფი, ტიხო ბრაჰე და ულუღ-ბეგი. პირველი დიდი ფოტომეტრიული კატალოგი, რ-იც ტელესკოპით ჩატარებულ დაკვირვებებს ემყარებოდა, გამოაქვეყნა ჯ. ფლემსტიდმა ინგლისში (1725). თანამედრ. ა-ის დასაწყისად კი ჩაითვლება ფოტომეტრიაში ფოტოგრ. მეთოდის გამოყენება (XIX ს. II ნახ.).

*ლიტ*.: ხ ა რ ა ძ ე ე., ზოგადი ასტროფიზიკის კურსი, თბ., 1960.

**ასტურია** (Asturias), ისტორიული ოლქი ჩრდ. ესპანეთში, ბისკაის ყურის სანაპიროზე. ადმინისტრაციულად ემთხვევა ოვიედოს პროვინციას. ფართ. 10,9 ათ. *კმ*². მოსახლ. 1045,6 ათ. კაცი (1970). მთავარი ქალაქი — ოვიედო.

ა-ის სამხრ. ნაწილი კანტაბრიის მთების ჩრდ. კალთებს (ზ. დ. 2400—2500 *მ*) უკავია. ჩრდ. ნაწილი ბორცვიანი სანაპირო ვაკეა. ჰავა — ზომიერი, ნოტიო (ე. წ. „ნოტიო ესპანეთი“). წყალუხვი მოკლე მთის მდინარეები (ნავია, ნალონი და სხვ.). ფართოფოთლიანი ტყეები.

ა. ინდუსტრ.-აგრ. რ-ნია. განვითარებულია სამთომოპოვებითი და მძიმე მრეწველობის სხვა დარგები. ა-ზე მოდის ესპ. ქვანახშირის მოპოვების დაახლ. 70% (7—8 მლნ. *ტ* წელიწადში). მოიპოვებენ აგრეთვე ვერცხლისწყალს, რკინისა და მანგანუმის მადანს, სპილენძს, ვოლფრამს. ა. იძლევა ქვეყნის ელექტროენერგიის მთელი წარმოების თითქმის 10%-ს. აქედან დაახლ. 1/2 ჰიდროელსადგურების წილად მოდის. შავი მეტალურგია იძლევა ესპ. თუჯისა და ფოლადის მთელი წარმოების 50%-ს, ნაგლინის 33%-ს. მეტალ. ქ-ნებია ავილესში (ესპ. უდიდესი კომბინატი), ხიხონში, ლა-ფელგერაში და მიერესში. ფერადი მეტალ. მთავარი ცენტრია ავილესი. ა-ზე მოდის ქვეყნის ალუმინის მთელი წარმოების დაახლ. 33%. არის თუთიის და სპილენძსადნობი ქ-ნები. განვითარებულია ქიმ. მრეწველობა, გემთმშენებლობა (ხიხონი), სამთომოპოვებითი და მეტალ. მრეწვ. მოწყობილობის (ლა-ფელგერა, ოვიედო) და იარაღის (ოვიედო, ტრუბია) წარმოება. ცემენტის, მინის, კვების და ხის დასამუშ. მრეწველობა.

სოფ. მეურნეობაში წამყვანია სარძევე-სახორცე მეცხოველეობა. გამოყენებული სას.-სამ. მიწების 70%-ზე მეტი მდელო და საძოვარია. მოჰყავთ სიმინდი, ლობიო, კარტოფილი, საკვები ბალახი, ხილი (განსაკუთრებით ვაშლი). განვითარებულია თევზჭერა. მთავარი ნავსადგურებია: ავილესი, ხიხონი.

უძველესი დროიდან ა. კელტური მოდგმის ხალხით — ასტურებით იყო დასახლებული. ძვ. წ. 25. ავგუსტუსის მმართველობის დროს, რომაელებმა დაიმორჩილეს. V ს-ში ა. დაიპყრეს გერმ. ტომებმა, ჯერ *სვებებმა,* შემდეგ *ვესტგუთებმა,* რ-ებიც აირივნენ მკვიდრ მოსახლეობაში. მთიელმა ასტურიელებმა მედგარი წინააღმდეგობა გაუწიეს არაბებს; პირენეს ნ.-კ-ზე მხოლოდ ა. გადაურჩა დაპყრობას და არაბთა წინააღმდეგ ბრძოლის მთავარ კერად იქცა (იხ. *რეკონკისტა*). ამ ბრძოლაში VIII ს. დამდეგს სახელი გაითქვა სახალხო გმირმა პელაიომ. მან 718 კავადონგასთან დაამარცხა არაბები და ა-ის მეფე გახდა. ა-ის სამეფომ დიდ ძლიერებას მიაღწია *ალფონსო III* დიდის მეფობაში (866—910). მან ა-ს გალისია და ლეონი შეუერთა. 924 ა-მ, ლეონმა და გალისიამ შეადგინეს *ლეონის* სამეფო, რ-იც 1230 შეუერთდა *კასტილიის* სამეფოს. ესპანეთის პირველი რევოლუციის (1808—14) დროს ა. პარტიზ. მოძრაობამ მოიცვა. XIX—XX სს-ში ა. ესპ. ერთ-ერთი მთავარი სამრეწვ. რ-ნი და მუშათა მოძრაობის ცენტრი იყო. 1902—04 გახშირდა გაფიცვები. ესპ. რესპ. ხანაში (1931—39) ა. ანტიფაშისტური მოძრაობის ძლიერი კერა იყო. 1934 ოქტ-ში ა-ში იფეთქა მუშათა აჯანყებამ (იხ. *ესპანეთის რევოლუცია 1931—39*). სამოქალაქო ომის დროს 1936 ივლ. —

1937 ოქტ. ა-ის მუშები გმირულ წინააღმდეგობას უწევდნენ ესპ. ფაშისტთა ჯარებს. ა. დიდხანს (1937—48) იყო პარტიზ. მოძრაობის ერთ-ერთი მთავარი ცენტრი.

**ასტურიასი** (Asturias) მიგელ ანხელ (დ. 19. X. 1899, გვატემალა), გვატემალელი მწერალი, „ხალხთა შორის მშვიდობის განმტკიცებისათვის“ საერთაშ. ლენინური პრემიის ლაურეატი (1966); ნობელის პრემიის ლაურეატი (1967). ლათ. ამერიკის რეალისტური პროზის ერთ-ერთი უდიდესი წარმომადგენელი. ახალგაზრდობისას რევ. მოძრაობაში მონაწილეობდა. რადიკალური შეხედულებების გამო იძულებული იყო ცხოვრების დიდი ნაწილი ემიგრაციაში გაეტარებინა. მისი თხზულებებისათვის დამახასიათებელია მკვეთრი სოც.-პოლიტ. გამიზნულობა და გვატემალის აბორიგენთა — მაიას ფოლკლორის შემოქმედებითი გამოყენება. ავტორია წიგნისა „გვატემალის ლეგენდები“ (1930), რომანებისა „სენიორ პრეზიდენტი“ (1946), „სიმინდის ხალხი“ (1949), ფართოდ ცნობილი ტრილოგიისა „ძლიერი ქარი“ (1950), „მწვანე პაპი“ (1954), „დამარხულთა თვალები“ (1960), მოთხრობათა კრებულისა „უიკენდი გვატემალაში“ (1956) და სხვ.

**ასტურიის კულტურა,** ქვის ხანის არქეოლ. კულტურა, გავრცელებული ჩრდ. ესპანეთსა და პორტუგალიაში, ბისკაის ყურის სანაპიროზე. შეცვალა *აზილის კულტურა.* განეკუთვნება გვიანდ. *მეზოლითის* ეპოქას. ნიჟარების დიდ გროვებში, რ-ებიც აქ აღმოაჩინეს, იყო ცხოველთა (მ. შ. მოშინაურებულთა) ძვლები, უხეშად დამუშავებული კვარციტისაგან დამზადებული მოლუსკების შესაგროვებელი ხელთოხები, საფხეკები, ცულები და ირმის რქის იარაღები. ა. ქ-ის ნამოსახლარები უმეტესად მღვიმეების მახლობლად, იშვიათად კი თვით მღვიმეებშია.

**ასუანი** (ძვ. სახელწ. ს ი ე ნ ა), ქალაქი ეგვიპტის არაბთა რესპუბლიკაში, სამდ. ნავსადგური მდ. ნილოსის მარჯვ. ნაპირზე, პირველი ჭორომის ქვემოთ. ასუანის საგუბერნატოროს ადმ. ცენტრი. 201,5 ათ. მცხ. (1970). რკინიგზის სადგური. მნიშვნელოვანი სამრეწვ. ცენტრი. საფეიქრო, ქიმ., ტყავ-ფეხსაცმლის მრეწველობა. ა-ის გარეუბანშია მსხვილი ქიმ. კომბინატი, რ-იც აზოტოვან სასუქებს უშვებს. ა-ის მახლობლად ძვ. კაშხალი და ჰიდროელსადგურია. მათ ზემოთ აგებულია *ასუანის ჰიდროტექნიკური კომპლექსი.* რკინის მადნის, სამშენებლო ქვის — სიენიტის მოპოვება (ე. წ. „ფარაონთა ქვის სამტეხლო“).

ა. კლიმ. კურორტია. ნოემბრიდან მარტის ბოლომდე დგას თბილი დღეები, ღამეები გრილია. დამახასიათებელია ხანგრძლივი ინსოლაცია, უღრუბლო ცა, უმნიშვნელო ტენიანობა. ჩვენებანი: ქრონ. ნეფრიტი, ზემო სასუნთქი გზების კატარი, ნიკრისის ქარი, რევმატიზმით გამოწვეული გართულებანი და სხვ.

ა. ტურიზმის ცენტრია. არქიტ. ძეგლთაგან აღსანიშნავია ზემო ეგვიპტის I ნომის მმართველის სარენპუტ II-ის აკლდამა (ძვ. წ. XX ს.), წმ. სიმონის ქრისტ. მონასტრის ნანგრევები (VIII—XIII სს.), მინარეთი, ალიზით ნაგები გუმბათიანი მავზოლეუმები, კაიროს სიძველეთა მუზეუმის ფილიალი, ბოტან. ბაღი.

**ასუანის ჰიდროტექნიკური კომპლექსი,** უდიდესი ჰიდროტექ. ნაგებობა ეგვიპტის არაბთა რესპუბლიკაში, ქვეყნის ენერგეტ. და საირიგაციო სისტემის მთავარი რგოლი. ძველი კაშხალი აგებულია 1898—1902 ქ. ასუანთან მდ. ნილოსის დინების რეგულირებისათვის. მისი სიგრძეა — 1950 *მ*, სიმაღლე — 54 *მ*, სიგანე ფუძესთან — 30 *მ*, ზემო ნაწილში — 8 *მ* და ქმნის 5,5 მლრდ. $მ^3$ მოცულობის წყალსაცავს. კაშხალთან 1960 ამოქმედდა ჰიდროელექტროსადგური (სიმძლავრე 350 ათასი *კვტ.*, ელექტროენერგიის საშ. წლიური გამომუშავება 2,7 მლრდ. *კვტ. სთ*); აქვეა ოთხრაბიანი სანაოსნო არხი. ძვ. კაშხალი რეკონსტრუირებულია 1908—12, 1929—33 და 1960-ში. მისგან 6 *კმ*-ზე სამხრ-ით 1960 სსრკ-ის ფინანს. და ტექ. დახმარებით დაიწყო ასუანის ახ. ჰიდროენერგეტიკული კომპლექსის მშენებლობა, რ-ის ძირითადი ნაგებობებია: მაღლივი კაშხალი (არაბ. „ას-სად ალ-ალი“, სიმაღლე 110 მ, სიგრძე თხემზე 4 *კმ*-მდე, სიგანე თხემზე — 40 *მ*), რ-იც წარმოქმნის 160 მლრდ. $მ^3$ მოცულობის წყალსაცავს. წყალსაცავის ტერიტ-იდან სხვა ადგილზე გადაიტანეს ეგვ. უძველესი არქიტ. 25 ძეგლი (მ. შ. *აბუ სიმბელის* ტაძარი).

კაშხალისა და წყალსაცავის გარდა ა. ჰ. კ-ში შედის 12-აგრეგატიანი (თითოეული 175 ათ. *კვტ.* სიმძლავრის) ჰიდროელექტროსადგური (სიმძლავრე 2,1 მლნ. *კვტ*, ელექტროენერგიის საშ. წლიური გამომუშავება 10 მლრდ. *კვტ. სთ*). გამომუშავებული ელექტროენერგია მაღალი ძაბვის ელექტროგადამცემი ხაზებით (საერთო სიგრძე 2500 *კმ*-ზე მეტი) გადაეცემა კაიროს, ალექსანდრიას და ეგვ. სხვ. სამრეწვ. ცენტრებს.

ა. ჰ. კ-ის სრული სიმძლავრით ამოქმედების შედეგად გადიდდება სარწყავი სათესი ფართობი 2 მლნ. ფედანით (1 ფედანი — 0,42 *ჰა*) ანუ 30%-ით, სოფ. მეურნ. პროდუქციის წარმოება — 50%-ით, ხოლო რესპ. ენერგეტ. ბაზა — 3-ჯერ (16,5 მლრდ. *კვტ. სთ* წელიწადში). ჰიდროკომპლექსის ექსპლუატაცია საბოლოოდ გადაწყვეტს წყალდიდობის პრობლემას მდ. ნილოსის აუზში.

1964 მაისში დამთავრდა ა. ჰ. კ-ის პირველი რიგის მშენებლობა. 1967 ბოლოს ამუშავდა ჰიდროელექტროსადგურის პირველი სამი აგრეგატი, ხოლო 1970 დასაწყისში — 9. ა. ჰ. კ-ის („ეგვიპტის ახალი საოცრება“) გიგანტურ მშენებლობაზე დასაქმებული იყო 30 ათასი კაცი, მ. შ. 2000 საბჭ. სპეციალისტი. პირველი რიგის მშენებლობაზე გამოყენებული იყო 3 ათასამდე სხვადასხვა ტიპის საბჭოური მანქანა და სხვ. თანამედრ. საბჭ. ტექნიკა, მ. შ. 90 მძლავრი ექსკავატორი, 107 ბულდოზერი, 700 სატვირთო მანქანა, 50 ამწე და ა. შ. ეგვ. სპეციალისტების მოსამზადებლად სსრკ-ის დახმარებით ასუანში შეიქმნა სპეც. სასწავლო ცენტრი.

**ასუელა** (Azuela) მარიანო (1. I. 1873, ლაგოს დე მორენო, — 1. III. 1952, მეხიკო), მექსიკელი მწერალი. სათავე დაუდო მექსიკის რევ. ამსახველ და სოც. რომანს. მისი თხზულებებიდან პირველ რიგში აღსანიშნავია: „ისინი, ვინც ქვევითაა“ (1916), რ-იც მექსიკის 1910 რევ. ამბებს ასახავს, აგრეთვე „მარია ლუისა“ (1907), „ხელმოცარულნი“ (1908), „სარეველა“ (1909), „ამხანაგი პანტოხა“ (1937), „რეგინა ლანდა“ (1939), „ახალი ბურჟუაზია“ (1941), „წყევლა“ (გამოქვეყნდა 1955). ამ რომანებმა ა-ს მექსიკის უდიდესი რეალისტი მწერლის სახელი მოუხვეჭა.

**ასუნსიონი** (Asuncion), პარაგვაის დედაქალაქი, მდ. პარაგვაის მარცხ. ნაპირზე, მდ. პილკომაიოს შესართავთან, არგენტინის საზღვართან. 532 ათ. მცხ. (გარეუბნებიანად, 1973 შეფასება), პარაგვაის მთელი მოსახლ. დაახლ. 1/5. ქვეყნის მთავარი სამდ. და სავაჭრო ნავსადგური. ა-ის წილად მოდის ქვეყნის მთელი ექსპორტის დაახლ. 75%, იმპორტის — 90%. რკინიგზით უკავშირდება ბუენოს-აირესს (არგენტინა), სამდ. გზით — მონტევიდეოს (ურუგვაი). ა-ის მახლობლად — აეროპორტი. განვითარებულია ხე-ტყისა და სას.-სამ. პროდუქტების გადამუშ. მრეწვ; გემთსაშენი. ეროვნ. უნ-ტი (1889), მუზეუმები.

ა. დაარსებულია ესპ. კონკისტადორის აიოლასის მიერ 1537 წ. 15 აგვ., *მიძინების* დღეს, აქედან — სახელწ. ა. (ესპ. Asuncion — მიძინება). 1620-მდე ა. ლა-პლატის რაიონის ესპანეთის კოლონიების მთავარი ქალაქი და პერუს გზაზე ესპ. კონკისტადორთა საყრდენი პუნქტი იყო. 1811 ა-ში გამოცხადდა პარაგვაის დამოუკიდებლობა. 1869 იანვ. ა. ოკუპირებულ იქნა ბრაზილიის ჯარების მიერ, რის შედეგადაც ქალაქის მცხოვრებთა დაახლ. 2/3 დაიღუპა.

**ასურბანიპალი,** ასურეთის მეფე ძვ. წ. 669—დაახლ. 633. თავისი მამისაგან, *ასარხადონისაგან,* მემკვიდრეობით მიიღო დიდი იმპერია, რ-ის მთლიანობის შენარჩუნებისათვის თავგამოდებით იბრძოდა მთელი თავისი მეფობის მანძილზე. ერთხანს ხელმეორედ დაიმორჩილა გამდგარი ეგვიპტე, თუმცა ეს ქვეყანა ძვ. წ. 655 საბოლოოდ ჩამოსცილდა ასურეთს. კვლავ დაიპყრო ქ-ები *ტვიროსი* (ფინიკიაში) და არვადი (სირიაში). ა. ებრძოდა სკვითებს, კიმერიელებს, სპარსელებსა და მიდიელებს. მშვიდობიანი ურთიერთობა ჰქონდა ურარტუსთან, რ-იც ასევე შევიწროებული იყო გარეშე მტრებისაგან. ა-ს დიდი ბრძოლა მოუხდა მის წინააღმდეგ შექმნილ კოალიციასთან, რ-შიც შედიოდნენ ბაბილონელები, ელამელები, არამეელები, ქალდეველები და სხვ. მათ სათავეში ედგა ა-ის ძმა, ბაბილონეთის მმართველი შამაშშუმუქინი. ა-მა დაამარცხა ჯერ ბაბილონეთი (648), შემდეგ ელამი


ლომებზე ნადირობა. ასურბანიპალის სასახლის რელიეფი. ნინევია. კირქვა. ძვ. წ. 669—დაახლ. 633. ბრიტანეთის მუზეუმი. ლონდონი.


ასუანის მაღლივი კაშხალი.

(639) და სხვ. მისი მოკავშირეები. ა-ის შემდეგ ასურეთი დიდმა ანარქიამ მოიცვა და მალე სრულიად გაანადგურეს მეზობლებმა (605).

საქვეყნოდ ცნობილია ე. წ. „ა-ის ბიბლიოთეკა“, რ-იც აღმოჩნდა ასურეთის ერთ-ერთი დედაქალაქის ნინევიის 1849—54 გათხრების დროს (ახლანდ. კუიუნჯიკის გორაკზე). ეს იყო ლურსმულით ნაწერი ათეულათასობით თიხის ფირფიტისაგან შემდგარი არქივი, რ-იც შეიცავდა სხვადასხვა დროის ასურულ და ბაბილ. ისტ., რელიგ., მაგიურ და სამეცნ. ტექსტებს. კერძოდ, აქ იპოვეს პირველად გილგამეშის, ძველი ბაბილ. ეპოსის, ტექსტი და სხვა პირველხარისხოვანი ძეგლები, რ-ებიც დედნებისა თუ ასლების სახით შეუკრებიათ ა-ის განკარგულებით; ა. თავდაპირველად ქურუმობისათვის ემზადებოდა და კარგად იცოდა ლურსმული დამწერლობა. მკვლევარნი, ჩვეულებრივ, ა-ის განსწავლულობასა და ინტერესს მიაწერენ ასეთი გრანდიოზული „ბიბლიოთეკის“ შექმნას. *გ. მელიქიშვილი*.


ასურეთის სამაროვანი: ზემოთ—თიხის მილიანი მოხატული ხელადა. ქვემოთ—წითლად გამომწვარი თიხის ხელადა. ორივე—თეთრი წყაროს მხარეთმცოდნეობის მუზეუმი.

**ასურეთი**, ძვ. სახელმწიფო დღევანდელი ერაყის ტერიტორიაზე; ჩამოყალიბდა ძვ. წ. III ათასწლ. შუამდინარეთის ჩრდ. ნაწილში და იარსება ძვ. წ. VII ს. ბოლომდე. ამ დროს ა-ის მოსახლ. ეთნიკურად, ენით, კულტურით დიდად არ განსხვავდებოდა ბაბილონეთის მოსახლეობისაგან. სემიტურ ენათა ოჯახში შემავალი ასურ. ენა ერთიანი ასურ.-ბაბილ. ანუ აქადური ენის დიალექტია. ასურელები თაყვანს სცემდნენ ღვთაებათა მთელ ბაბილ. პანთეონს, თუმცა მის სათავეში აყენებდნენ საკუთარ ასურ. ღვთაებას ასურს. ამ ღვთაების სახელი ერქვა სახელმწიფოს დედაქალაქს, ხოლო მთელი ქვეყანა „ასურის ქვეყანად“, ე. ი. ასურეთად იწოდებოდა. სახელმწიფოს დედაქალაქი ასური მდებარეობდა მდ. ტიგრის ნაპირზე. საკუთრივ ა-ს თავდაპირველად ეკავა საკმაოდ მცირე ტერიტ. ტიგრის ზემო წელზე; სამხრ-ით, დაახლ. მდ-ების ქვემო ზაბისა და ტიგრის შესართავიდან აღმ. ზაგროსისა და ჩრდ.-დას-ით მასიოსის მთებამდე. დას-იდან ამ ვიწრო ზოლს ემიჯნებოდა სირია-მესოპოტამიის ვრცელი უდაბნო.

სამხრ. შუამდინარეთისაგან (ბაბილონეთისაგან) განსხვავებით, სადაც დიდი მნიშვნელობა ჰქონდა ხელოვნურ რწყვას, ა-ში მიწათმოქმედება შესაძლებელი იყო ხელოვნური რწყვის გარეშეც. ა-ის გარშემო მდებარე მთები მდიდარი იყო ნადირითა და წიაღისეულით. არქეოლ. აღმოჩენები მოწმობს, რომ უკვე IV ათასწლეულში აქ ჰქონიათ იმ დროის კვალობაზე საკმაოდ განვითარებული სამიწათმოქმედო კულტურა, მიწათმოქმედებასთან ერთად მესაქონლეობასაც მისდევდნენ. ბევრი მკვლევარი ფიქრობს, რომ ამ დროს ა-ის ტერიტორიაზე უნდა ეცხოვრა ხურიტულ ანუ სუბარულ ტომებთან ახლო მდგომ არასემიტურ მოსახლეობას. თანდათანობით ამ ადგილების სემიტიზაციამ ინტენს. ხასიათი მიიღო. დას-იდან შემოიჭრა დას. სემიტური ამორეული, ხოლო სამხრ-იდან — აღმ. სემიტური ბაბილ. (აქადური) მოსახლეობა, ადგილ. ხურიტული მოსახლეობა სემიტურს შეერია. აქადური ენა სალაპარაკო ენად იქცა. ბაბილ. რელიგიამ და კულტურამაც ა-ში ღრმად გაიდგა ფესვები. ა-ის სემიტიზაციის (აქადიზაციის) პროცესი ძირითადად დასრულდა ძვ. წ. 2000 წლისათვის, როდესაც ა. შუამდინარეთსა და მც. აზიას შორის მიმდინარე ინტენს. საშუამავლო-სატრანზიტო ვაჭრობის ცენტრად იქცა. ქ. ასურმა მც. აზიაში, ხეთების ქვეყანაში, დააარსა მრავალი სავაჭრო კოლონია. ამათგან უმნიშვნელოვანესი იყო ქ. *ქანესი* (დღევანდელი ქულთეფე თურქეთში). არქეოლოგებმა აქ აღმოაჩინეს ასურელ კოლონისტთა დიდი არქივი, რ-იც შუქს ჰფენს ასურელთა მოღვაწეობას მცირე აზიაში და, საერთოდ, იმდროინდელი ა-ის ისტორიას. ასური ამ დროს საქალაქო თემი იყო, სადაც ღრმად გაიდგა ფესვები ქონებრივმა დიფერენციაციამ, სავაჭრო ამხანაგობებში გაერთიანებული ზედა ფენა სწრაფად მდიდრდებოდა საქარავნო ვაჭრობით. მც. აზიიდან ასურელებს შუამდინარეთში უმთავრესად ლითონი შეჰქონდათ. საზ-ბაში ამ დროს უკვე მტკიცედ მოიკიდა ფეხი სავალო კაბალამ — ვალის გადახდის ვერშემძლე თანამემამულის დამონებამ, რამაც ფართო გავრცელება პოვა მოგვიანებით, „შუაასურულ“ ხანაში (ძვ. წ. II ათასწლ. II ნახ.).

ასურის საქალაქო თემ-სახელმწიფოს სათავეში მდგომი პირები თავდაპირველად იწოდებოდნენ არა მეფეებად, არამედ „იშაქუმებად“ (შესატყვისია ბაბილონელთა „პატესის“ ანუ „ენისისა“). მათ ეპყრათ ქვეყანაში უმაღლესი სამხ. და საკულტო-რელიგ. (უზენაესი ქურუმის) ძალაუფლება. ძვ. წ. III ათასწლეულში და II ათასწლ. დასაწყისში ქ. ასური და მის კონტროლქვეშ მყოფი ტერიტ, ისევე როგორც სხვა ცენტრები, ემორჩილებოდნენ ბაბილ. ძლიერ ხელისუფალთ, ძვ. წ. XVIII ს. დასაწყისში ა-ში შეიქმნა ვრცელი სამეფო მეფე შამშიადად I-ის მეთაურობით. ასურის გარდა, სამეფოს მნიშვნელოვან ცენტრებად იქცა ქ-ები არბელა, *ნინევია* და სხვ. ძვ. წ. XVIII ს. ა. დაიმორჩილა ბაბილ. ძლიერმა მეფემ *ხამურაბიმ*. ამასობაში მც. აზიაში დიდი ძვრები მოხდა. შემოსეულმა ტომებმა გაანადგურეს ასურელთა ახალშენები, გადაუჭრეს ა-ს მც. აზიისაკენ მიმავალი გზები, რამაც საშუამავლო ვაჭრობის დაცემა და საერთოდ ა-ის დასუსტება გამოიწვია. ა-ის მეზობლად, შუამდინარეთშივე, ჩამოყალიბდა ხურიტების დიდი სახელმწიფო *მითანი*, რ-მაც ა. დაიპყრო. ძვ. წ. XVI—XV სს. ა-ის ქალაქებში გამგებლებად მითანის მეფისნაცვლები ისხდნენ. XV ს-ში ა-მა თავი დაიხსნა მითანის მორჩილებისაგან და თვით გადავიდა შეტევაზე. მეფე ასურუბალიტ I-მა (ძვ. წ. XV ს. ბოლო და XIV ს. დასაწყისი) მცირე ხნით დაიმორჩილა ბაბილონეთი. XV—XIII სს. ა. წარმატებით ომობდა მითანის წინააღმდეგ და მთლიანად დაიპყრო მისი ტერიტ. ჩრდ. შუამდინარეთში (*ადადნირარის*, *სალმანასარ I-ის*, თუქულთი-ნინურტა I-ის ლაშქრობანი). ძვ. წ. XII ს-ში მცირე ხნით დასუსტების შემდეგ მეფე *ტიგლათფილესერ I-ის* (1115—1077) დროს ა. კვლავ გაძლიერდა და წარმატებით ეომებოდა მეზობელ ქვეყნებს. ასურელები მიადგნენ სამხრ. ამიერკავკასიას, ებრძოდნენ ნაირის, *ურარტუს*, შავი ზღვისპირა ტომებსა და სხვ. თავიანთ ლაშქრობათა დროს ასურელებს არასოდეს არ მიუღწევიათ ასე შორეული ჩრდილოეთისათვის, ამ დროს, ე. წ. „შუა ასურულ“ ხანაში, ა-ის მეფეები წარმატებით ომობდნენ აგრეთვე ჩრდ. სირიასა და ფინიკიაში, ბაბილონეთში, მცირე აზიის აღმ. რ-ნებში. ინტენს. შეტევითი ომები დიდ სამხ. ძალას მოითხოვდა. ამას თან მოჰყვა ასურელების ჩამოყალიბება მხედართა საზოგადოებებად. სავალო კაბალა, რაც ასე ემუქრებოდა რიგითს ასურელს, თანდათან შესუსტდა. ომებს ახლა დიდძალ ნადავლთან (პირუტყვი, ლითონები და სხვ. სიმდიდრე) ერთად მოჰყვებოდა უამრავი ტყვე, რ-თა დიდ ნაწილს მონებად აქცევდნენ, რაც აღრმავებდა ქონებრივ და სოც. დიფერენციაციას თვით თავისუფალ ასურელთა წრეშიც.

ძვ. წ. XI ს-იდან დაიწყო ა-ის დასუსტება. ეს გამოიწვია დასავლეთიდან არამეული ტომების თავდასხმამ, რ-თა თარეში ასურელთა მიწა-წყალზე თითქმის ორი საუკუნე გრძელდებოდა. ა-ის მეფეთა რეზიდენცია ასურიდან გადაიტანეს ჯერ *ქალხუში* (თანამედროვე ნიმრუდი), შემდეგ დურ-შარუქინში (თანამედროვე ხორსაბადი) და ბოლოს ნინევიაში (თანამედროვე კუიუნჯიკი). ძვ. წ. IX ს-ში ა-მა კვლავ დაიბრუნა ძვ. ძლიერება. *ასურნასირფალის* და *სალმანასარ III-ის* მეფობაში მოეწყო რამდენიმე წარმატებითი ლაშქრობა ჩრდ-ით ნაირის ქვეყნებისა და ურარტუს ძლიერი სახელმწიფოს წინააღმდეგ, დას-ით ჩრდ. შუამდინარეთსა და სირიაში, აღმ-ით — *მიდიაში*, სამხრ-



ით — ბაბილონეთში, მაგრამ ძვ. წ. IX ს. ბოლოს ა. კვლავ დასუსტდა და ურარტუს დარტყმებით დაკარგა ადრე დაპყრობილი ტერიტ. მნიშვნელოვანი ნაწილი. ურარტუს მეფეებმა ა-ს გადაუჭრეს ჩრდ. სირიისა და მც. აზიისაკენ მიმავალი სავაჭრო-სატრანზიტო გზები და ამით მოსწყვიტეს ლითონით, კერძოდ, რკინით მომარაგების ბაზებს. ამას დაემატა ხანგრძლივი სამოქალაქო ომი ქურუმობასა, პრივილ. სავაჭრო და სამოხელეო არისტოკრატიასა და სამხ. არისტოკრატიას შორის. ამ კრიზისიდან გამოსვლა უკავშირდება ტიგლათფილესერ III-ის (ძვ. წ. 745—727 ) სახელს, რ-ის რეფორმებმა დიდად შეუწყო ხელი ა-ის ხელახალ გაძლიერებას. მის დროს ჩატარდა მნიშვნელოვანი სამხ. რეფორმა — შეიქმნა სამეფო მუდმივი ჯარი, რ-საც სახელმწიფო აიარაღებდა და ინახავდა. გატარდა ადმ. რეფორმა: შემცირდა ადმ. ოლქების მოცულობა და შეიზღუდა ოლქების მმართველთა ფუნქციები; თუ ა-ის უწინდელი მეფეები დამორჩილებულ მოსახლ. მასობრივად ჟლეტდნენ, ახლა ამ მოსახლ. სხვა ადგილას ასახლებდნენ და სამეფოს მიმართ ვალდებულ მიწათმოქმედებად აქცევდნენ ხოლმე. დამორჩილებული მეომრების ნაწილი თვით ასურელთა ჯარშიც კი შეჰყავდათ და ა. შ. ტიგლათფილესერ III-მ სასტიკად დაამარცხა ურარტუ, დაიპყრო სირია, პალესტინა, ფინიკია, ბაბილონეთი და სხვ. შეიქმნა ა-ის დიდი იმპერია, რ-იც შემდეგში კიდევ უფრო გაიზარდა. სარგონ II ებრძოდა ურარტუს და ახ. ტერიტორიები წაართვა. მან და მისმა მემკვიდრე *სინახერიბმა* (ძვ. წ. 705—680) გააფართოვეს ა-ის საზღვრები აღმოსავლეთითაც მიდიისა და *ელამის* მიმართულებით. *ასარხადონმა* (ძვ. წ. 680—669) დაიპყრო ეგვიპტე და ა. შ. ამავე დროს დაიწყო დიდი შინაგანი და საგარეო გართულებები, ვამწვავდა ბრძოლა ქვეყნის შიგნით სამხ. პარტიასა და ქურუმობას შორის, ქურუმებს ზურგს უმაგრებდნენ ბაბილონეთის სავაჭრო ცენტრები. ა-მა მძიმე ბრძოლები გადაიხადა ჩრდ-დან შემოსულ სკვითებთან და კიმერიელებთან. *ასურბანიფალს* (ძვ. წ. 669—633) დიდი ბრძოლა მოუხდა ამბოხებულ ბაბილონეთთან. ა-ს ამ დროს ჩამოსცილდა ეგვიპტეც. ძვ. წ. 605 გაძლიერებული მიდიისა და ბაბილ. კოალიციამ ბოლო მოუღო ა-ის სახელმწიფოს. მისი ტერიტ. გამარჯვებული სახელმწიფოს შემადგენლობაში შევიდა. თვით ასურელები თანდათანობით არამეულ მოსახლეობაში გაითქვიფნენ და თავიანთი ეთნ. ინდივიდუალობა დაკარგეს.

*ლიტ.*: სტრუვე ვ., ძველი აღმოსავლეთის ისტორია, თბ., 1946; წერეთელი ა., ძველი აღმოსავლეთის ისტორია, თბ., 1955; Авдиев В. И., История Древнего Востока, 3 изд., М., 1970; Дьяконов И. М., Развитие земельных отношений в Ассирии, Л., 1949; Законы Вавилонии, Ассирии и Хеттского царства, пер. и коммент. И. М. Дьяконова и Я. М. Магазинера, «Вестник древней истории», 1952, № 3; Меликишвили Г. А., Древневосточные материалы по истории народов Закавказья, ч. 1— Наири-Урарту, Тб., 1954; Götze A., Hethiter, Churriter und Assyrier, Oslo [u. a.], 1936; Luckenbill D. D., Ancient records of Assyria and Babylonia, v. 1—2, Chi., [1926—27]; Olmstead A. T, E., History of Assyria, N. Y., [1923].

*გ. მელიქიშვილი.*

**ასურეთი,** სოფელი თეთრი წყაროს რ-ნში, მდ. ასურეთისხევის (ალგეთის შენაკადი) მარჯვ. მხარეს. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., ენაგეთი, შავსაყდარი). ზ. დ. 760 *მ*, თეთრი წყაროდან 20 *კმ*. შ. რუსთაველის სახ. კოლ-ბა (მევენახეობა, მემინდვრეობა, მეცხოველეობა). მანქანა-ტრაქტორშემკეთებელი სადგური, ღვინისა და ყველის ქ-ნები. საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, აფთიაქი, ამბულ., კავშირგაბმ. განყ-ბა.

**ასურეთის სამაროვანი,** ადრინდ. ანტიკური ხანის (ძვ. წ. V—IV სს.) სამაროვანი სოფ. ასურეთის (თეთრი წყაროს რ-ნი) სამხრ.-დას-ით 4 *კმ*-ზე, ე. წ. „სამაჩვეთში“. 1966 არქეოლ. ექსპედიციამ (ხელმძღვ. კ. კვიჟინაძე) გათხარა ადრინდ. ანტ. ხანისთვის დამახასიათებელი მოკლე ქვაყუთები (საშ. ზომა 0,6 *მ*×1,0 *მ*). ქვაყუთებში ჩასვენებული მიცვალებულები იწვნენ გვერდზე, ხელფეხმოკეცილნი, თავით დას-ისკენ. სამარხებში აღმოჩნდა თიხის ნაწარმი (დოქები, ხელადები, ფიალები და ა. შ.), ბრინჯაოს (სამკაული, ფიალები და ა. შ.), რკინის (შრომისა და საბრძოლო იარაღი, სამკაული და ა. შ.) და ვერცხლის (სასაფეთქლე რგოლები, საყურეები, ბეჭდები) ნივთები. სამარხების თავზე მრავლად აღმოჩნდა მსხვ. რქ. საქონლის თავ-ფეხის ძვლები — ალაპის ნამუსრევი.

აღმოჩენილი მასალა ბეშთაშენის, გომარეთის, *აბელიის*, კიკეთის, ითხვისის, *ბრილის, კუშჩის*, თეთრი წყაროს ამავე ხანის არქეოლ. მასალის ანალოგიურია.

**ასურეთისხევი,** მდინარე ქვემო ქართლში, ალგეთის მარცხ. შენაკადი. იწყება თრიალეთის ქედის სამხრ. კალთაზე (სამადლოს მთის კალთიდან). სიგრძე 15 *კმ*, აუზის ფართ. 38 $კმ^2$. საზრდოობს მიწისქვეშა, წვიმისა და თოვლის წყლით. წყალდიდობა იცის გაზაფხულზე, წყალმცირობა — ზაფხულის ბოლოს. *ი. აფხაზავა.*

**ასურელები** (საკუთარი სახელწ. ათურაი, სურაი, ქალდაი), სემიტური მოდგმის ხალხი, *არამეელების* შთამომავალნი. ცნობილი არიან აგრეთვე, როგორც სირიელები, აისორები (ეს სახელწოდება გავრცელებული იყო მეფის რუსეთში და დამამცირებლად ითვლებოდა). XVIII ს. ქართ. წყაროებში დამოწმებულია სახელწ. „ასურნი“. ცხოვრობენ ძირითადად ირანში, ერაყში, სირიაში, თურქეთში, აგრეთვე აშშ-სა და სსრკ-ში (საერთო რაოდენობა დაახლ. 1 მლნ. კაცი), აქედან სსრკ-ში 24,3 ათ. (1970), უმთავრესად სომხ. სსრ-ში, საქ. სსრ-ში (თბილისი, მცხეთისა და გარდაბნის რ-ნები) და სსრკ ევრ. ნაწილის დიდ ქალაქებში. ენა — ასურული (იხ. *ასურული ენა*). ა-ის წინაპრებს — არამეელებს ფართო ტერიტ. ეკავათ ახლო აღმოსავლეთში. არაბთა და მონღოლთა დაპყრობების შედეგად ა-ის უმრავლესობამ ასიმილაცია განიცადა. რელიგია — ქრისტიანობა (უმთავრესად იაკობიტები, ნესტორიანელები, აგრეთვე კათოლიკეები, მართლმადიდებლები). უცხოეთში მცხოვრები ა. მისდევენ მიწათმოქმედებას, ხელოსნობას, ვაჭრობას.

*ლიტ.*: Саргизов Л. М., Ассирийцы Турции и Ирана в период первой мировой войны, «Вестник общественных наук АН Арм. ССР», 1966, № 4; Эйвазов П., Некоторые сведения о селе Койласаре и об Айсорах, «Сборник материалов для описания местностей и племен Кавказа», 1884, в. 4; Mar Eshai Shimun, Assyrians in the Middle East, «Journal of the Royal Central Asian Society», 1953, v. 40; Nikitine B., Le problème assyrien, «Séances et travaux de l' Académie diplomatique internationale», 1933, v. 7.

*ქ. წერეთელი.*

**ასურელი მამები,** საეკლ. მოღვაწეთა ჯგუფი, რ-იც VI ს-ში მოსულა საქართველოში სირიიდან. წყაროებში იხსენიებიან „ათორმეტი“ ან „ათსამმეტი ასურელი მამანი“. სინამდვილეში ისინი მეტნი იყვნენ და რიცხვი 12—13, როგორც ჩანს, საკრალური მნიშვნელობით არის აღებული.

ა. მ-ის საქართველოში მოღვაწეობის მიზანი ქრისტ. რელიგიის დაცვა-განმტკიცება იყო. ი. ჯავახიშვილის მოსაზრებით, ა. მ. დიოფიზიტები იყვნენ, კ. კეკელიძე



ასურეთი. სარგონ II-ის სასახლე. დურ-შარუქინის ციტადელი. ძვ. წ. 712—707; რეკონსტრუქცია.

მათ ქართველ მონოფიზიტებად მიიჩნევდა. დადასტურებულია, რომ ამავე პერიოდში და ამავე მიზნით ალბანეთსა და სომხეთშიც ჩავიდნენ სირიელი მოღვაწენი. საქართველოში ა. მ-ის წამოსვლის მოთავე და ხელმძღვ. *იოანე ზედაზნელი* ყოფილა. პირველად VI ს. I ნახ. ქ. ანტიოქიიდან *დავით გარეჯელი* მოსულა, შემდეგ, VI ს. შუა ხანებში, იოანე ზედაზნელი მოწაფეების თანხლებით, დაბოლოს, 70-იან წწ. კი *აბიბოს ნეკრესელი*. ისტორიამ შემოინახა იმ ა. მ-ის სახელები, რ-თა მოღვაწეობამაც თვალსაჩინო კვალი დატოვა. ესენი არიან, გარდა ზემოთ დასახელებულებისა, *შიო მღვიმელი, იოსებ ალავერდელი, ანტონ მარტყოფელი, თადეოზ სტეფანწმინდელი*, პიროს ბრეთელი, *იასე წილკნელი, სტეფანე ქიზიყელი* ანუ ხირსელი, *ისიდორე სამთავნელი*, მიქაელ ულუმბოელი, *ზენონ იყალთოელი, ელია დიაკონი*, აგრეთვე პიმენი, ნათანე და იოანე.

ასურეთი. ფრთოსანი ხარის (შედუს) ქანდაკების ფრაგმენტი. სარგონ II-ის სასახლე დურ-შარუქინში. კირქვა. ძვ. წ. 712—707. ლუვრი. პარიზი.

აღმ. საქართველოში ა. მ-მა მრავალი მონასტერი ააშენეს, ქართ. წარმართულ მოსახლეობასა და ჩრდ. კავკასიის ხალხებში ქრისტიანობა გაავრცელეს და ჩრდ. მხარეები ეკლესიურად საქართველოს დაუქვემდებარეს. მათი საქმიანობა ხელს უწყობდა ქართული ფეოდ.-ქრისტ. კულტურის გავრცელება-განმტკიცებას, ნიადაგს უმზადებდა განმათ. ბრძოლებს ირანის წინააღმდეგ, განამტკიცებდა ბერძნ.-ბიზანტ. ორიენტაციას კულტ.-პოლიტ. სფეროში. დიდი იყო ა. მ-ის მოღვაწეობის სოც.-ეკონ. შედეგიც. მათ მიერ დაარსებულმა სამონასტრო ცენტრებმა ხელი შეუწყვეს უდაბურ-უკაცრიელი ადგილების სამეურნეო ათვისებას. ამავე დროს ეს სავანეები ქართული მწიგნობ-



ასურეთი. «მომაკვდავი ძუ ლომი». ასურბანიფალის სასახლის რელიეფი. ნინევია. კირქვა. ძვ. წ. 669—დაახლ. 663. ბრიტანეთის მუზეუმი. ლონდონი. ქვემოთ—ფრთოსანი ხარების ქანდაკებები დურშარუქინის შესასვლელთან. კირქვა. ძვ. წ. 712—707.



რობისა და განათლების ცენტრებად იქცნენ. ა. მ-ის მრწამსი კი, რ-საც უკიდურესი ასკეტიზმი ახასიათებდა, საქართველოში ვერ გავრცელდა და ა. მ-თა ინდივიდ. თვისებად დარჩა. ქართ. ასკეტიზმი შედარებით ზომიერი იყო და უფრო ბერძნულს წააგავდა.

ა. მ-ის მოღვაწეობა საქართველოში ქრისტ. აღმოსავლეთთან, კერძოდ, სირიასთან, ტრად. კულტ.-რელიგ. ურთიერთობის გამოხატულება იყო. მათ შესახებ ფართო ჰაგიოგრ. ლიტ-რა შეიქმნა (იხ. *ასურელ მამათა ცხოვრებანი*).

*ლიტ*.: ასურელ მოღვაწეთა ცხოვრების წიგნთა ძველი რედაქციები, ილ. აბულაძის გამოც., თბ., 1955; კ ე კ ე ლ ი ძ ე კ., საკითხი სირიელ მოღვაწეთა ქართლში მოსვლის შესახებ, მის წგნ.: ეტიუდები ძველი ქართული ლიტერატურის ისტორიიდან, [ტ.] 1, თბ., 1956; მ ი ს ი ვ ე, ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1960; ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 1, თბ., 1960. *ბ. ლომინაძე.*


ასურნასირფალ II-ის ქანდაკება. ქალხი. კირქვა. ძვ. წ. 883—859. ბრიტანეთის მუზეუმი. ლონდონი.

**ასურელ მამათა ცხოვრებანი,** ძვ. ქართული ლიტ-რის ძეგლები. მონასტრების, აღმოცენება და სამონასტრო საქმის ორგანიზაციის დასაწყისი საქართველოში დაკავშირებულია სირიაში მოღვაწე ბერების ე. წ. *ასურელი მამების*, საქართველოში ჩამოსვლასთან (VI ს.). მათ მიერ დაარსებულმა სავანეებმა დიდი როლი შეასრულა ქართ. მწიგნობრობის ისტორიაში. ქართვ. საზოგადოებრიობის ინტერესი ამ მოღვაწეებისადმი ძველთაგანვე დიდი იყო. საფიქრებელია, რომ ა. მ. ც. ადრეც აღიწერა, მაგრამ უძველეს ძეგლებს ჩვენამდე არ მოუღწევია. დღეს ცნობილ თხზულებათაგან უადრესი უნდა იყოს „მოქალაქობაჲ და წამებაჲ წმიდისა აბიბოს ნეკრესელ ებისკოპოსისაჲ“, რ-იც არსენ დიდ საფარელს (IX ს.) მიეწერება. X ს. კათალიკოს არსენ II-ს დაუწერია „ცხორებაჲ წმიდისა მამისა ჩუენისა იოანე ზედაძნელისაჲ და მოწაფეთა მისთაჲ“ და „ცხორებაჲ და მოქალაქობაჲ ღირსისა მამისა ჩუენისა შიოჲსი და ევაგრესი“. იმავე საუკუნეში უცნობ ქართველ მწერალს შეუთხზავს „ცხორებაჲ და მოქალაქობაჲ წმიდისა მამისა ჩუენისა დავით გარესჯელისაჲ“. დასახელებულ ჰაგიოგრაფიულ ძეგლებში აღწერილია ასურ. მოღვაწეთა მოსვლა საქართველოში, სამონასტრო მშენებლობის წამოწყება და საკულტო კერების დაარსება, გვხვდება საყურადღებო ცნობებიც საქართვ. სოც.-პოლიტ. და კულტ. ცხოვრების შესახებ.

XI—XII სს. დაიწყო ასურელ მოღვაწეთა ცხოვრების წიგნთა ძვ. რედაქციების გადამეტაფრასება (იხ. *მეტაფრასი*). დაიწერა იოანე ზედაზნელის, შიო მღვიმელის, დავით გარეჯელის, აბიბოს ნეკრესელის ცხოვრებათა მეტაფრასული რედაქციები. ინტერესი ა. მ. ც-დმი არც შემდგომში შენელებულა. ბესარიონ ბარათაშვილ-ორბელიშვილმა (XVII — XVIII სს.) დაწერა „დაძინებაჲ ისე წილკნელ ეპისკოპოსისა“, მარიამ-მაკრინე ბაგრატიონმა (XVIII ს.) — „ცხორებაჲ იოსეა ალავერდელისაჲ“. გარკვეული ადგილი დაუთმეს ასურ. მამებს ანტონ I-მა „მარტირიკაში“ და იოანე ბატონიშვილმა „კალმასობაში“. ა. მ. ც-ის მოკლე რედაქციები შესულია *„ქართლის ცხოვრებაშიც“* (ჯ უ ა ნ შ ე რ ი, „ცხოვრება ვახტანგ გორგასლისა“ — იხ. XVIII ს. ჩანართები, ქართლის ცხოვრება, ტ. 1, თბ., 1955, გვ. 208—214).

*ლიტ*. იხ. სტ-თან ა ს უ რ ე ლ ი მ ა მ ე ბ ი. *ლ. მენაბდე.*


მეფე და ღმერთი. ასურნასირფალ II-ის სასახლის რელიეფი. ქალხი. კირქვა. ძვ. წ. 883—859. ბრიტანეთის მუზეუმი. ლონდონი.

**ასურნასირფალ II,** ასურეთის მეფე ძვ. წ. 883—859. მის დროს საფუძველი ჩაეყარა „ახალი ასურული სამეფოს“ სამხ. ძლიერებას. ა. აწარმოებდა ომებს მეზობლების წინააღმდეგ. დაარბია ჩრდ. შუამდინარეთში დასახლებული *არამეელები*, რ-ებიც წინა ორი საუკუნის მანძილზე დიდად ავიწროებდნენ ასურელებს. დიდი ბრძოლები გადაიხადა ჩრდ-ით — ნაირისა და ურარტუს ქვეყნებთან. დაიპყრო ევფრატის დას. მდებარე მიწები — სირიისა და ფინიკიის მნიშვნელოვანი ნაწილი. მისი ლაშქრობები ხასიათდებოდა დიდი სისასტიკით დაპყრობილი მოსახლ. მიმართ. ამ ლაშქრობათა ამბები მოთხრობილია ა-ის ანალებში, ხოლო მრავალი სცენა წარმოდგენილია ქ. ქალხუში მისი სასახლის კედლებზე ამოკვეთილ ბარელიეფებზე. *გ. მელიქიშვილი.*

**ასურულ-ბაბილონური ლიტერატურა,** იხ. სტ. *ბაბილონურ-ასურული კულტურა.*

**ასურულ-ბაბილონური რელიგია და მითოლოგია,** იხ. სტ. *ბაბილონურ-ასურული კულტურა.*

**ასურული ენა,** ა ხ ა ლ ს ი რ ი უ ლ ი ე ნ ა, საერთო სახელწოდება თანამედრ. აღმ. არამეული დიალექტებისა, რ-ებზეც ლაპარაკობენ *ასურელები* (სირიელები). ა. ე-ზე მოლაპარაკეთა საერთო რიცხვი არ არის ცნობილი. ა. ე. თავისი სტრუქტურით საკმაოდ დაშორდა სემიტურ ტიპს, რ-საც იგი წარმოშობით განეკუთვნება: დაიკარგა ზოგიერთი ბგერა, გაჩნდა ახალი; განვითარდ. ხმოვანთა ჰარმონია; ასპექტის მიხედვით ზმნის უღვლილება შეიცვალა უღვლილებით დრო-კილოთა მიხედვით. ზმნაში პირიანი ფორმის გადმოსაცემად გამოყენებულია ნაზმნარი სახელი. დიდი გავრცელება პოვა ანალიზურმა წარმოებამ. ლექსიკაში ფართოდ შეიჭრა თურქ., ირან. და არაბ. წარმოშობის სიტყვები. ა. ე. მდიდარია დიალექტებით, რ-თაგან საქ. სსრ-ში გვხვდება ს ა ლ ა მ ა ს ი ს, ვ ა ნ ი ს, ჯ ი ლ უ ს, ტ ი ა რ ი ს ა და უ რ მ ი ი ს დიალექტები. ურმიული დიალექტი საფუძვლად დაედო სალიტ. ენას, რ-იც გასული საუკუნის 40-იან წწ. ჩამოყალიბდა. მასზე შექმნილია მხატვრული, საეკლ. და სასწ. ლიტ-რა; გამოდიოდა ჟურნალ-გაზეთები.

*ლიტ*.: წ ე რ ე თ ე ლ ი კ., თანამედროვე ასურული ენის გრამატიკა, თბ., 1968; მ ი ს ი ვ ე, Современный ассирийский язык, М., 1964; N ö l d e k e Th., Grammatik der neusyrischen Sprache, Lpz., 1868. *კ. წერეთელი.*

**ასურული კანონები,** ძველი აღმოსავლური, ე. წ. „ლურსმული სამართლის“ მნიშვნელოვანი ძეგლები. დღეისათვის ცნობილია ძველი (ძვ. წ. II ათასწლ. დასაწყისი) და შუა ხანის (ძვ. წ. II ათასწლ. II ნახ.) ა. კ.

ძველი ა. კ. შემორჩენილია მხოლოდ სამი საკმაოდ დაზიანებული თიხის ფირფიტით. განეკუთვნება ძვ. ასურული (ე. წ. კაპადოკიური) ფირფიტების ჯგუფს ქ. *ქანესიდან*. ა. კ. დაწერილია აქადური ენის ძვ. ასურ. დიალექტზე. შეიცავს საქმეთა (ძირითადად, სავაჭრო გარიგების) საჯარო განხილვის წესს ასურ. სავაჭრო კოლონიაში (ქარუგლში).

შუა ხანის ა. კ. (ფირფიტები ნუმერაციით A-იდან O-მდე) აღმოჩენილია ძვ. ასურის ტერიტორიაზე 1903—1914 გათხრების დროს. შედგება ასზე მეტი მუხლისაგან (ნაწილი დაზიანებულია), დაწერილია აქადურის შუა ასურულ დიალექტზე. შეიცავს საკუთრების (მიწაზე, მონებზე და სხვ.), საოჯახო და მემკვიდრეობითი სამართლის, სამოქალაქო და სისხლის სამართლის ნორმებს, სანქციებს მკვლელობის, სხეულის დაზიანების, ქურდობისა და სქესობრივ დანაშაულობათა წინააღმდეგ. განსაკუთრებული ყურადღება ეთმობა ქალის მდგომარეობასა და უფლებებს.

*ლიტ*.: დ ო ლ ი ძ ე ი., ძველი აღმოსავლეთის სამართალი, თბ., 1960; Законы Вавилонии, Ассирии и Хеттского царства, пер. и коммент. И. М. Дьяконова и Я. М. Магазинера, «Вестник древней истории», 1952, № 3; The Assyrian laws, with transl. by G. R. Driver and J. C. Miles, Oxf., 1935. *ე. მენაბდე.*

**ასფაგური,** „ქართლის ცხოვრების“ მიხედვით—ქართლის ოცდამესამე, ხოლო „მოქცევაჲ ქართლისაჲს“ მიხედვით—ოცდამეხუთე მეფე. ფარნავაზიანთა დინასტიის უკანასკნელი წარმომადგენელი, მირდატ მეფის ძე. ციხე-ქალაქ უჯარმის ამშენებელი. უნდა იყოს სპარსეთის პირველი სასანიანი მეფის არდაშირ I-ის (226 — 241) თანამედროვე. სომეხთა მეფესთან ერთად ებრძოდა სპარსელებს და დაამარცხა ისინი; მაგრამ მისი მეფობის ბოლოს სპარსელებმა დაიპყრეს სომხეთი და ქართლში შემოიჭრნენ. ა. ოსეთში გადავიდა დამხმარე ლაშქრის მოსაყვანად, მაგრამ იქ გარდაიცვალა. *ნ. ლომოური.*

**ასფალგი** (Assfalg) იულიუს (დ. 6. XI. 1919, აშაუ, ზემო ბავარია), გერმ. აღმოსავლეთმცოდნე, ქართველოლოგი; მიუნხენის უნ-ტის პროფესორი, ქრისტ. აღმ. მწერლობის კორპუსის არაბ. სექციის გამგე. ა-ის ნაშრომებიდან აღსანიშნავია „ქართული სასულიერო მწერლობა“ (1957), „კიტა ჩხენკელი“ (1964), „იარომირ იედლიჩკა“ (1966) და სხვ. ნაშრომში „ქართული ხელნაწერები“ (1963), რ-იც მიხეილ თარხნიშვილის ხსოვნას მიუძღვნა, ა-მა წარმოადგინა და მეცნიერულად აღწერა გერმ. წიგნსაცავებში დაცული 15 ქართ. ხელნაწერი. მიხეილ თარხნიშვილთან ერთად გერმ. ენაზე გადაამუშავა კ. კეკელიძის „ძველი ქართული მწერლობის ისტორიის“ I ტომი (1956). *ს. თურნავა.*

**ასფალია** (ბერძნ. asphaleia — უსაფრთხოება, დაცვა), პოლიტ. პოლიცია საბერძნეთში.

**ასფალტბეტონი,** ა ს ფ ა ლ ტ ი ს ბ ე ტ ო ნ ი, საშენი მასალა, რ-იც მიიღება გარკვეული თანაფარდობით აღებული ღორღის, ქვიშისა და მინერ. ფხვნილის ბიტუმში არევითა და დატკეპნით. ა-ის კომპონენტებს შერევის წინ აშრობენ და ახურებენ 100—160°C ტემპ-რამდე. ა. არის ცხელი, თბილი და ცივი. ცხელი ა. (გამკვრივების ტემპ-რა 120°C-ზე მეტი) შეიცავს ბლანტ ბიტუმს, თბილი (40—80°C) — ნახევრად ბლანტს, ცივი (10°C-ზე მეტი) — თხევადს. განასხვავებენ აგრეთვე მსხვილ-, საშუალო-, წვრილმარცვლოვან და ქვიშოვან ა-ს. მარცვლების ზომა შესაბამისად არ უნდა აღემატებოდეს 40—25—15—5 *მმ*-ს. ა-ს იყენებენ გზების, აეროდრომების, იატაკებისა და ბრტყელი სახურავების საფრად, აგრეთვე ჰიდროსაიზოლაციო მასალად. ა-ის დასამზადებლად იყენებენ დაფრაქციებულ მინერ. მასალასა და ბიტუმებს, რ-თა ხარისხი დადგენილია სახელმწ. სტანდარტებით.

**ასფალტი** (ბერძნ. asphaltos — მთის ფისი), განასხვავებენ ბუნებრივსა და ხელოვნურ ა-ს. ბ უ ნ ე ბ რ ი ვ ი ა. *ნავთობისაგან* წარმოიქმნება. მსუბუქი ფრაქ-

ციების აორთქლებისა და ჰიპერგენეზისის ზეგავლენით მძიმე ფრაქციების დაჟანგვის შედეგად ნავთობი ჯერ სქელ, ძალიან ბლანტ მალთად იქცევა, მერე კი— მყარ, ადვილდნობად ა-ად. შემდგომი ცვლილებისას, წარმოიქმნება ასფალტიტი. ზოგჯერ ა. დიდი „ნავთობის ტბების" ზედაპირზე ქმნის მეტნაკლებად სქელ ქერქს (მაგ., ა-ის ტბა კ. ტრინიდადზე). ა. დიდი რაოდენობითაა იმ ნავთობიან ქანებში, რ-ებიც განლაგებულია დედამიწის ზედაპირის ახლოს ან ზედაპირზე გამოდის. ბ. კირქვის, დოლომიტისა და სხვა ქანებში ავსებს ბზარებსა და ღრუებს. მისი შეცულობა ქანებში (მასის მიხედვით) მერყეობს 2—3%-იდან 20%-მდე. სსრკ-ში ა-ის დიდი საბადოებია კუიბიშევისა და ორენბურგის ოლქებში, კომის ასსრ-ში. საქართველოში ცნობილია ნატანების, ელდარისა და შირაქის ა-ის საბადოები, გაგრის ასფალტოვანი ქანები და სხვ. საზღვარგარეთ მნიშვნელოვანი საბადოებია: ვენესუელაში, საფრანგეთში, იორდანიაში, კანადაში, ისრაელში. ხ ე ლ ო ვ ნ უ რ ი ა. ბიტუმისა (13—60%) და დაქუცმაცებული მინერ. შემვსების (უმთავრესად კირქვის) ნარევია. ბუნებრივი ა-გან განსხვავებით, ხელოვნური ა. შეიცავს პარაფინისა და ნავთობის ზეთებს. ქვიშასთან, ხრეშთან, ღორღთან შერეულ ხელოვნურ ა-ს (ე. წ. ა-ის მასტიკა, *ასფალტბეტონის* შემადგენელი ნაწილი) ფართოდ იყენებენ იატაკისა და ტროტუარის დასაგებად, გზის საფრად და სხვ., აგრეთვე ელექტრო- და ჰიდროსაიზოლაციო მასალად, სახურავი ტოლის, საგოზავის, წებოს, ა-ის ლაქისა და სხვათა დასამზადებლად.

**ასფარა,** სოფელი ბოგდანოვკის რ-ნში (ტამბოვკის სოფსაბჭო), ფარავნის ტბის დას. ნაპირზე. ზ. დ. 2080 *მ*, ბოგდანოვკიდან 40 *კმ*. კოლ-ბა, (მეცხოველეობა). რვაწლ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, საფერშლო პუნქტი.

**ასფიქსია** (ბერძნ. a — უარყ. ნაწ., sphyxis — პულსი), მწვავე პათოლოგიური მდგომარეობა, რ-საც იწვევს სისხლსა და ქსოვილებში ჟანგბადის რაოდენობის მკვეთრი შემცირება და ნახშირორჟანგის დაგროვება. ახასიათებს სუნთქვისა და სისხლის მიმოქცევის მძიმე დარღვევა სრულ შეწყვეტამდე. განარჩევენ მექან. და ტოქსიკურ ა-ს. მ ე ქ ა ნ ი კ უ რ ი ა. შეიძლება განვითარდეს სასუნთქი გზების უცხო სხეულით დაცობის, მათზე სიმსივნის ან გარეგანი მექან. დაწოლის (მოხრჩობა, ჩამოხრჩობა), ხორხის შეშუპების ან სპაზმის (დიფთერიის, ტეტანუსის დროს) და სხვ. შედეგად. ტ ო ქ ს ი კ უ რ ა-ს სახუნთქი გზების დამთრგუნველ ქიმ. ნივთიერებათა (მორფინი, კურარე, ციანკალიუმის ნაერთები და სხვ.) მოქმედება იწვევს.

ა-ის დროს სუნთქვა გახშირებული და გაღრმავებულია; ავადმყოფს ჯერ ჩასუნთქვა უჭირს, შემდეგ ამოსუნთქვა, ლურჯდება, თავბრუ ეხვევა, კარგავს ცნობიერებას, გუგები უვიწროვდება და შემდეგ ისევ უფართოვდება, გულის რიტმი ერღვევა და სუნთქვა უწყდება. ა-ის კლინიკური სურათი დამოკიდებულია გამომწვევ მიზეზზე. სუნთქვის შეჩერებიდან 5—6 წუთის შემდეგ ა. სიკვდილით მთავრდება ყველა შემთხვევაში. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: გამომწვევი მიზეზის ლიკვიდაცია, სასუნთქი გზების გამტარობის აღდგენა, ხელოვნური სუნთქვა, გულის მასაჟი და სხვ. ა-ით გარდაცვლილი ადამიანის გვამის გაკვეთისას თვალსაჩინოდაა გამოხატული მთელი რიგი დამახასიათებელი ცვლილებები: გვამური ლაქები, ციანოზი, წერტილოვანი სისხლჩაქცევები ლორწოვან და სეროზულ გარსებქვეშ, ფილტვების მწვავე შეშუპება, ემფიზემა და სხვ. ამ ცვლილებებს დიდი მნიშვნელობა აქვს სასამართლო მედიცინაში სიკვდილის მიზეზის დასადგენად.

ნ ა ყ ო ფ ი ს ა და ა ხ ა ლ შ ო ბ ი ლ ი ს ა. ნაყოფისათვის ჟანგბადის მიწოდების შეფერხების ან სრული შეწყვეტის შედეგია და გამოწვეულია ჭიპლარის სისხლის მიმოქცევის დარღვევით, დედის ან ნაყოფის დაავადებით. ნაყოფის ა-ის დროს საჭიროა ნაყოფის სისხლის მიმოქცევის გაუმჯობესება და მშობიარობის დაჩქარება. ნაყოფისა და ახალშობილის ა. მკვდრადშობის, ჩვილთა სიკვდილის, აგრეთვე ბავშვის შემდგომი განვითარების პროცესში მომხდარი დარღვევების უხშირესი მიზეზია. *ვ. შანიძე.*

**ასფოდელო** (Asphodelus), ბალახოვანი, უმთავრესად მრავალწლიანი მცენარეების გვარი შროშანისებრთა ოჯახისა. აერთიანებს 10 სახეობას. გავრცელებულია ხმელთაშუა ზღვის რ-ნში, აგრეთვე მასკარენის კ-ებზე და აზიაში. ბოლქვები შეიცავს სახამებელსა და სხვ. ნახშირწყლებს. იყენებენ საჭმელად, სპირტის გამოსახდელად და წებოს დასამზადებლად. ზოგი სახეობა დეკორატიულია.

**ასფურცელა** (Tanacetum), მრავალწლოვანი ბალახების ან ნახევრად ბუჩქების გვარი რთულყვავილოვანთა ოჯახისა. აქვთ მორიგეობით განლაგებული ფრთისებრი ფოთლები; მილისებრი ყვავილებისაგან შემდგარი კალათები ქმნიან ფარისებრ ყვავილედს. გვხვდება აღმ. ნახევარსფეროს ზომიერ სარტყელში. სსრკ-ში 27 სახეობაა გავრცელებული. ამათგან საქართველოს (მთიულეთი, მესხეთ-ჯავახეთი) ველებზე, მშრალსა და ქვიან ფერდობებზე იზრდება ორი სახეობა — T. abratanifolium და T. vulgare, რ-ის მიწისზედა ნაწილები შეიცავს მთრიმლავ ნივთიერებებს, ეთეროვან ზეთებსა და ფისს. გამხმარი ყვავილებისაგან ამზადებენ *ინსექტიციდებს*.




ასფურცელა (Tanacetum vulgare): 1. შუა ყვავილი; 2. განაპირა ყვავილი.

**ასციდიები** (Ascidiae), ზღვის ცხოველების კლასი *გარსიანების* ქვეტიპისა. უმრავლესობა სუბსტრატზეა მიმაგრებული, ხოლო ზოგი თავისუფლად დაცურავს. გვხვდება როგორც ცალადი, ისე კოლონიური ფორმები. ა-ის პარკისებრი სხეული დაფარულია სქელი გარსით — ტუნიკით, რ-საც *ეპითელიუმი* გამოყოფს. სხეულის ბოლო ლანჩით მიმაგრებულია სუბსტრატზე, ზედა მხარეს ორი ხვრელია — პირისა და კლოაკისა. ა. შეფერილია ნარინჯისფრად, იისფრად, მოწითალოდ და მოყავისფროდ, თუმცა ზღვის ღრმა ფენებში მობინადრე ფორმებს ფერი დაკარგული აქვს. ზოგჯერ ტუნიკა გამჭვირვალეა და შინაგანი ორგანოები მოჩანს. იკვებება (პასიურად) მცირე ზომის ორგანიზმებით. მრავლდება როგორც სქესობრივად, ისე უსქესოდ (დაკვირტვით). ლარვას აქვს *ქორდა*, რაც ზრდასრულს აღარ გააჩნია. ამ ნიშნით ა. კოვალევსკიმ ა. *ქორდიანების* ტიპს მიაკუთვნა. ცნობილია ა-ის 150-მდე სახეობა. ცალადი ა-იდან აღსანიშნავია ფალუზია (Phallusia mammilata), ციონა (Ciona intestinalis) და სხვ. მცურავი კოლონ. ფორმებიდან საყურადღებოა პიროზომა, რ-იც კაშკაშა სინათლეს ასხივებს. ა. გავრცელებულია 5000 *მ* სიღრმემდე მსოფლიოს ყველა ზღვაში.










ასციდიები: ზემოთ—ცალადი ასციდია ფალუზია (Phallusia mammilata); შუაში—ცალადი ასციდია ციონა (Ciona intestinalis); ქვემოთ—კოლონიური ასციდია ბოტრილუსი (Botryllus violaceus). ორი კოლონია ქვაზე.

**ასციტი** (ბერძნ. ascos — თულუხი), მ უ ც ლ ი ს წ ყ ა ლ მ ა ნ კ ი, სითხის დაგროვება მუცლის ღრუში. ვითარდება გულის, თირკმლებისა და ღვიძლის დაავადებათა, ტუბერკულოზური პერიტონიტის, ნაწლავთა გაუვალობის, შიმშილით გამოწვეული შეშუპების, კარის ან ღვიძლის ვენებზე სიმსივნის დაწოლის, თრომბოზის და სხვ. შედეგად. სითხის დიდი რაოდენობით დაგროვების (ზოგჯერ 25 *ლ* აღწევს) დროს მუცელი გადიდებული და შებერილია, მუცლის კანი დაჭიმულია, პრიალებს, კარგად მოჩანს გაგანიერებული ვენები. მკურნალობენ ა-ის გამომწვევ ძირითად დაავადებას. ავადმყოფს ენიშნება შარდმდენი საშუალებანი. უკიდურეს შემთხვევაში მიმართავენ სითხის გამოშვებასაც (სპეც. ხელსაწყოთი, ტროაკარით, ჩხვლეტენ მუცლის კედელს და უშვებენ სითხეს).

**ასწლიანი ომი,** ომი ინგლისსა და საფრანგეთს შორის, ფაქტობრივად გაგრძელდა 116 წელიწადს (1337—1453). ა. ო-ის მთავარი მიზეზი იყო ბრძოლა საფრანგეთის მიწებისათვის, რ-ებიც ინგლ. მეფეებს ეპყრათ *ჰენრი II პლანტაგენეტის* დროიდან. ამ მიწებისათვის რამდენჯერმე წამოწყებული ომი XII—XIII სს. (ე. წ. „პირველი ასწლიანი ომი") დასრულდა პარიზის ზავით (1259), რ-ის ძალით ინგლისმა შეინარჩუნა მხოლოდ აკვიტანია (გიენი). დავა ამ სამფლობელოებისათვის დროდადრო (1294—96, 1324) იწვევდა კონფლიქტებს. ამას ემატებოდა ინგლ.-საფრ. უთანხმოება შოტლანდიის (რ-საც საფრანგეთი ეხმარებოდა ინგლ. წინააღმდეგ), ბრეტანის და, განსაკუთრებით, მდიდარი, შალის მრეწველობით განთქმული, ფლანდრიის გამო, რ-იც პოლიტიკურად დაკავშირებული იყო საფრანგეთთან, ხოლო ეკონომიურად დამოკიდებული იყო ინგლ. მატყლის იმპორტზე. ინგლ. მეფემ ისარგებლა ფლანდრიელი ხელოსნების ბრძოლით (ი. *არტეველდეს* მეთაურობით) და ფლანდრია ინგლ. ძლიერ მოკავშირედ აქცია. ა. ო-ის უშუალო მიზეზად იქცა საფრ. ტახტის მემკვიდრეობის საკითხი. *ფილიპ IV* ლ ა მ ა ზ ი ს უმცროსი შვილის შარლ IV-ის სიკვდილით 1328 *კაპეტინგების* დინასტია შეწყდა. ფრანგმა დიდკაცებმა უარყვეს ფილიპ IV-ის ასულის იზაბელის ვაჟის — ინგლ. მეფის ედუარდ III-ის პრეტენზია („სალიკური სამართლის ძალით ქალს ტახტზე უფლება არა აქვსო") და გაამეფეს ფილიპ IV-ის ძმისწული, *ფილიპ VI* ვალუა. ედუარდ III-მ თავდაპირველად ცნო ფილიპი საფრ. მეფედ (1329), მაგრამ აკვიტანიისა და შოტლანდიის საკითხებით გამოწვეულ კონფლიქტთან დაკავშირებით განაახლა თავისი პრეტენზია და ომი გამოუცხადა მას. ა. ო. იყოფა სამ პერიოდად. ომის პ ი რ ვ ე ლ ი პ ე რ ი ო დ ი (1337—60) წარიმართა ინგლ. წარმატებით, რაც განპირობებული იყო მისი ეკონომ. განვითარებისა და სამხ. მომზადების უპირატესობით. *სლეისის ბრძოლაში* 1340 წ. 24 ივნ. ინგლისმა გაანადგურა საფრ. სამხ. ფლოტი. *კრესის ბრძოლაში* (1346 წ. 26 აგვ.), როცა ინგლისელებმა პირველად გამოიყენეს არტილერია, მათ მძიმე დამარცხება აგემეს ფრანგებს და აიღეს ქ. კალე (1347). პუატიეს ბრძოლაში (1356 წ. 19 სექტ.) ინგლისელებმა შავი პრინცის სარდლობით სასტიკად დაამარცხეს ფრანგები, ტყვედ იგდეს *ჟან II* კ ე თ ი ლ ი და მრავალი ფრანგი დიდებული. ამას მოჰყვა საფრ. საქმეების აწეწა, *პარიზის აჯანყება 1357—58, ჟაკერია*. ბრეტინის ზავით (1360 წ. 8 მაისი) ინგლისმა მიიღო დიდძალი მიწები სამხრ.-დას. საფრანგეთში. სამაგიეროდ ზავით მიღებული შესვენება *შარლ V-მ* გამოიყენა საფრ. მნიშვნელოვანი გარდაქმნებისათვის (ფინანს. და სამხ. რეფორმები, დაქირავებული ჯარისა და არტილ. შექმნა, სამხ. ფლოტის აღდგენა). ა. ო-ის მ ე ო რ ე პ ე რ ი ო დ ი (1369 — 80) წარიმართა ფრანგების წარმატებით. ინგლისს შერჩა მცირედი, განცალკევებულად მდებარე მიწები (კალე, შერბური, ბრესტი, ბორდო). საერთო შინაგანმა კრიზისმა ორივე სახელმწიფო ხანგრძლივად დააზავა ერთმანეთს (1380—1415). XV ს. დამდეგს საფრანგეთში შექმნილი

მძიმე მდგომარეობა (ფეოდ. არეულობა, შარლ VI-ის გაგიჟება, კაბოშიენების მოძრაობა 1413, სამოქალაქო ომი *არმანიაკებსა და ბურგინიონებს* შორის) გამოიყენა ინგლ. მეფემ *ჰენრი V-მ* და განაახლა ომი. ა. Ო-ის მ ე ს ა მ ე  პ ე რ ი ო დ ი (1415—53) თავდაპირველად წარიმართა ინგლ. სასარგებლოდ. ჰენრი V-მ სასტიკად დაამარცხა არმანიაკები *აზენკურის ბრძოლაში* (1415 წ. 25 ოქტ.). ბურგინიონები, რ-ებიც „ნეიტრალიტეტს“ იცავდნენ, მოგვიანებით (1419) ინგლ. აშკარა მოკავშირენი გახდნენ. ჰენრი V-მ დაიპყრო ჩრდ. საფრანგეთი პარიზითურთ და შარლ VI-თან დადებული ტრუას ხელშეკრულებით (1420 წ. 21 მაისს) იგი ცნობილი იქნა საფრ. რეგენტად და ტახტის მემკვიდრედ. ორივე მეფის სიკვდილის შემდეგ (1422), „ინგლისისა და საფრანგეთის მეფედ“ აღიარეს მცირეწლოვანი ჰენრი VI (ჰენრი V-ის ძე). რეგენტის ჯ. *ბედფორდის* სარდლობით ინგლისელებმა და ბურგინიონებმა დაასრულეს ლუარის ჩრდ-ით მდებარე მიწების დაპყრობა და ალყა შემოარტყეს ქ. ორლეანს — „ლუარის გაღმა მიწების გასაღებს“ (1428 წ. 12 ოქტ.). საფრანგეთში დაიწყო სახ.-პატრ. მოძრაობა *ჟანა დ'არკის* მეთაურობით, რ-მაც ინგლისელებსა და მათ მოკავშირეებზე ბრწყინვალე გამარჯვებები მოიპოვა (ორლეანის ალყის მოხსნა 1429 წ. 8 მაისი, პატეს ბრძოლა 1429 წ. 18 ივნისი და სხვ.), გაათავისუფლა რამდენიმე ქალაქი და უზრუნველყო *შარლ VII-ის* მეფედ კურთხევა რეიმსში (1429 წ. 17 ივლისი). მიუხედავად კომპიენთან ჟანა დ'არკის დატყვევებისა (1430 წ. 23 მაისი) და კოცონზე დაწვისა (1431 წ. 30 მაისი), გამარჯვება საფრ. მხარეზე იყო, რაც დააჩქარა ბურგონის ჰერცოგთან დაზავებამ (არასის ზავი, 1435 წ. 20 ოქტ.). განთავისუფლებულ იქნა პარიზი (1436), შამპანი (1441), მენი და ნორმანდია (1450). გიენის განთავისუფლებით (1453) ომი ფაქტობრივად შეწყდა, მაგრამ საომარი მდგომარეობა გრძელდებოდა. მას ბოლო მოუღო *ედუარდ IV-სა* და *ლუი XI-ს* შორის დადებულმა პიკინის ზავმა (1475 წ. 29 აგვისტო). ინგლისს საფრანგეთში მხოლოდ კალე შერჩა (ფლობდა 1558-მდე), ხოლო ინგლ. მეფეს — „საფრანგეთის მეფის“ ტიტული, რ-ზეც იგი იძულებული იყო უარი ეთქვა ამიენის ზავის თანახმად 1802 წ. 27 მარტს.

*წყარო*: T i m b a l P. C., La guerre de Cent ans vue à travers les régistres du parlement (1337—1369), P., 1961.

*ლიტ.*: C a l m e t t e J., Chute et relèvement de la France sous Charles VI et Charles VII, [P.], 1945; L u c a s H. J., The law countries and the hundred years's war 1326—1347, Ann Artbor, 1929.

*გ. ჟორდანია.*

**ასხის მასივი,** კავკასიონის სამხრ. კალთის კირქვული ზოლის ერთ-ერთი ყველაზე ვრცელი და მაღალი კარსტული მასივი ლეჩხუმ-იმერეთ-ოდიშის საზღვარზე, მდ-ებს ტეხურსა და ცხენისწყალს შორის. ა. მ-ის უმაღლესი მწვერვალია გადრეკილა (2519 *მ*). მასივი ცნობილია კარსტული წარმონაქმნებით (თურჩუ-ტობის მიწისქვეშა დინება, ჯორწყუს მღვიმე, ქვიბიას პოლიე). 2000—2100 *მ* სიმაღლეზე მდებარეობს სამკუთხედის ფორმის უტყეო პლატო „მოედანი“, რ-ზეც მრავალი კარსტული ძაბრია. მასივის ზედა ნაწილში სუბალპ. და ალპ. მდელოებია, ქვემოთ—წიფლის ტყეები.

*ლ. მარუაშვილი.*

**ატაბე,** სოფელი დუშეთის რ-ნში (გუდანის სოფსაბჭო), მდ. ხევსურეთის არაგვის მარცხ. მხარეს. ზ. დ. 1700 *მ*, დუშეთიდან 98 *კმ*. მაღაროსკარის კოლ-ბა (მეცხოველეობა). საშ. სკოლა-ინტერნატი სოფ. ბარისახოში (35 *კმ*).

**ატავიზმი** (ლათ, atavus—შორეული წინაპარი), ორგანიზმში შორეულ წინაპართათვის დამახასიათებელი ნიშნების გამოჩენა. ა-ის მაგალითებია: ადამიანისათვის—კუდისებრი დანამატი, ცხენისათვის — კარგად განვითარებული შუათითის აქეთ-იქით თითო დამატებითი თითი. ა-ის მოვლენა გვხვდება მცენარეებშიც. მაგ., ავსტრალიურ აკაციას *ფილოდიუმების* ნაცვლად ფრთართული ფოთლები უვითარდება, რაც იმაზე მიუთითებს, რომ ეს მცენარე ნორმალურფოთლებიანი აკაციებისაგანაა წარმოშობილი. ინდივიდის განვითარების პროცესში წარმოქმნილი წინაპართა ნიშან-თვისებები (იხ. *ბიოგენეზური კანონი*) ზოგჯერ მთელი სიცოცხლის განმავლობაში რჩება ორგანიზმს, რაც აგრეთვე ა-ის მოვლენაა. ასეთი ა-ის მაგალითია ადამიანისათვის კისრის ფისტულა, რ-იც ძუძუმწოვართა წინაპრების — თევზებისა და ამფიბიების სალაყუჩე ხვრელს მოგვაგონებს. ამასვე ეკუთვნის პოლიმასტია — სარძევე ჯირკვლების ნორმაზე მეტი რაოდენობით განვითარება; ცხენის სამთითიანობა და სხვ. ა-ის მოვლენას განეკუთვნება აგრეთვე შორეული წინაპრების ნიშნების წარმოქმნა ორგანოთა რეგენერაციის დროს, მაგ., ხვლიკის კუდის რეგენერაციის დროს მისი ქერცლის რგოლი ზოგჯერ უფრო პრიმიტიული სახით წარმოიქმნება.







ატავიზმი: ზემოთ—თმიანი ადამიანი; შუაში—ადამიანის მრავალძუძუიანობა; ქვემოთ—კუდიანი ბიჭი.

**ატაკა** (იტალ. attacca — ბრძანებითი ფორმა attaccare-სი — მიტმასნა, მიბმა), 1. სიმღერაში — სახმო აპარატის გადასვლა სასუნთქი მდგომარეობიდან სასიმღეროზე; 2. ფორტეპიანოზე დაკვრისას — ხელების უეცარი დაძაბვა ძლიერი აქცენტისათვის; 3. ნოტებში — ახალ ტემპზე ან ნაწილზე უშუალო, სწრაფი გადასვლის მითითება.

**ატაკამა** (Atacama, ინდიელთა ენაზე—უდაბნო), უდაბნო ჩილეს ჩრდ. ნაწილში, ანდების დას. კალთებზე. სიგრძე დაახლ. 1000 *კმ*. მოიცავს სანაპირო კორდილიერას (3200 *მ*), გასწვრივ ხეობასა და კორდილიერა-დომეიკოს (4325 *მ*) დას. კალთებს. განეკუთვნება ე. წ. სანაპირო უდაბნოთა ტიპს. ჰავა — ტროპ. პასატური, პერუს ცივი დინების გავლენით შედარებით გრილი. წყნარი ოკ-ის სანაპიროზე იანვ. საშ. ტემპ-რა დაახლ. 20°C, ივლ. — დაახლ. 13°C. ნალექები 50 *მმ*-მდე წელიწადში. ზამთარსა და გაზაფხულზე სანაპიროს გასწვრივ დიდია შეფარდებითი სინოტივე (82%). დამახასიათებელია ნისლი „კამანჩაკოსი“. მთავარი მდინარეა ლოა. ა-ის ზედაპირი მოძრავი ქვიშებით, ღორღითა და მლაშობებითაა დაფარული. ღარიბია მცენარეულობით. სპილენძის, ნატრიუმისა და კალიუმის გვარჯილის, იოდისა და ქვამარილის უნიკალური საბადოები.

**ატალეა** (Attalea), პალმების გვარი. უმეტესად მაღალი ღერო და დიდი ზომის ფრთისებრი ფოთლები აქვს. შეიცავს 30-მდე სახეობას. გვხვდება ტროპ. ამერიკაში. ბრაზილ. ა-ის (A. funifera) ფოთლის ხალთიდან იღებენ უხეშ მუქ ბოჭკოებს (პიასავა), რ-განაც ამზადებენ ჯაგრისებს, იატაკის საფენებს, კანაფსა და თოკს. ზოგიერთი ა-ის მკვრივი თესლი იხმარება სახარატო ნაკეთობათა დასამზადებლად. A. cohune-ს თესლისაგან ამზადებენ ზეთს. ა-ის ზოგი სახეობა დეკორატიულია და სათბურებში მოჰყავთ.

**ატალიდები,** *პერგამონის* ელინისტური სამეფოს მმართველი დინასტია (ძვ. წ. 283—133). დამფუძნებელია ბერძენი ფ ი ლ ე ტ ე რ ე (283—263), ატალეს ძე. იგი თრაკიის მმართველმა *ლისიმაქემ* დანიშნა ქ. პერგამონის მმართველად. ძვ. წ. 281 ფილეტერე *სელევკე I* ნიკატორს მიემხრო და დამოუკიდებელი მმართველი გახდა. ოფიც. აღიარება ა-მა მოიპოვეს ე ვ მ ე ნ ე I-ის დროს (ძვ. წ. 263—241). ა ტ ა ლ ე I სოტერის (241—197) სამეფო თავდაპირველად მხოლოდ ქ. პერგამონს და მის სანახებს მოიცავდა. *სელევკიდებთან* ბრძოლების შედეგად ატალე I-მა დაამარცხა გალატები (იხ. *გალატია*) და თავისი ტერიტორია ტავროსის ქედამდე განავრცო. ამ გამარჯვების აღსანიშნავად ქალაქში ააგეს ზევსის საკურთხეველი. მის მეფობაშივე ჩაეყარა საფუძველი პერგამონის ბ-კას. ე ვ მ ე ნ ე II-ის (ძვ. წ. 197—160 ან 159) დროს პერგამონის სამეფო ძლიერ სახელმწიფოდ იქცა. ა-ის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი წარმომადგენელია ა ტ ა ლ ე II ფილადელფე (მეფობდა 160 ან 159 —139 ან 138)—ატალე I-ის უმცროსი ვაჟი და ევმენე II-ის ძმა. მოქნილი საგარეო პოლიტიკისა და რომის მხარდაჭერის მეოხებით მის დროს პერგამონის სამეფომ დიდ სიძლიერეს მიაღწია. უკანასკნელი მეფე—ა ტ ა ლ ე III ფილომეტორი, ევმენე II-ის ძე (მეფობდა 139 ან 138 —133) აშკარა პრორომაულ პოლიტიკას ადგა და ამით გამოწვეულ უკმაყოფილებას დიდი სისასტიკით ახშობდა. სიკვდილის წინ თავისი სამეფო რომს უანდერძა, რამაც დიდი აჯანყება გამოიწვია (იხ. *არისტონიკე*).

ა. მოქნილი პოლიტიკოსები იყვნენ, იყენებდნენ მეზობელ ძლიერ ხელისუფალთა —სელევკიდებს, ანტიგონიდებს, პტოლემეებსა და რომაელებს შორის არსებულ წინააღმდეგობებს. ა-მა სწორად შეაფასეს რომის მზარდი ძლიერება და მის მხარეზეც დადგნენ. ა-ის დროს პერგამონში გავრცელდა რომის გავლენა, შეიჭრა რომაული სავაჭრო და სავახშო კაპიტალი და, მიუხედავად დამოუკიდებლობის შენარჩუნების არაერთგზისი ცდისა, ისინი საბოლოოდ რომს დამორჩილდნენ.

*ლიტ.*: C a r d i n a l i G., Il regno di Pergamo, Roma, 1906; H a n s e n E. V., Attalids of Pergamon, N. Y., 1947.

*ნ. ლომოური.*

**ატამანი,** 1. არარეგულარული, სახელმწ. ხელისუფლებისაგან დამოუკიდებელი სამხ. რაზმის ან ჯგუფის (ზოგჯერ ყაჩაღთა ბრბოს) ხელმძღვანელი. 2. კაზაკებში ჯარის ან ცალკე ქვეგანაყოფის მეთაური, რ-საც სამხ. და სამხ.-ადმ. ძალაუფლება ეპყრა. ზაპოროჟიეს კაზაკთა ჯარში არსებობდა ყოშისა და კურენის ა., დონისაში—ჯარის ა., რ-საც ირჩევდა მხედრობა; ცალკეული ლაშქრობის დროს ირჩევდნენ აგრეთვე სალაშქრო ა-ს. *ბულავინის აჯანყების (1707—08)* ჩახშობის შემდეგ დონის ჯარის ა-ს ნიშნავდა მთავრობა და 1723-იდან მიიღო ჯარის განმკარგულებელი („ნაკაზნოი“) ა-ის სახელწოდება, ხოლო 1866-იდახ გენ.-გუბერნატორისა და სამხ. ოლქის სარდლის უფლებები. კაზაკთა ჯარების ადმ.-ტერიტ. ერთეულებს (დონის, ამურისა და უსურიის—განყ-ბები, სხვა ჯარებში—ოლქები და მასში შემავალი სტანიცები, ხუტორები და ა. შ.) აგრეთვე ხელმძღვანელობდნენ ა-ები (ოლქის, სტანიცისა და ა. შ.). მთელი კაზაკთა ჯარის განმკარგულებელი ა-ის წოდებას 1827-იდან ატარებდა რუს. ტახტის მემკვიდრე. ა-ის წოდება გაუქმდა ოქტ. რევ. შემდეგ კაზაკთა წოდების ლიკვიდაციასთან ერთად.

**ატამანოვი** ლევ კონსტანტინეს ძე [დ. 8 (21). II. 1905, მოსკოვი], საბჭ. კინორეჟისორი. საბჭ. მულტიპლიკაციური კინოს ერთ-ერთი ფუძემდებელი. რსფსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1964). დაამთავრა პირველი სახკინოსკოლა (1926). 1936-იდან მუშაობდა სომხეთში, 1949-იდან „სოიუზმულტფილმის“ რეჟისორია. გადაიღო მულტფილმები: „ცუგა და კატა“ (1938), „ჯადოსნური ხალიჩა“ (1948), „ყვითელი ყარყატი“ (1950, დიპლომი, დელის საერთაშ. კინოფესტივალი, 1950), „ალისფერი ყვავილი“ (1952), „ოქროს ანტილოპა“ (1954, პრიზი, VIII, სკფ, კანი, 1955), „თოვლის დედოფალი“ (1957; I პრემია, სკფ, ვენეცია, 1957;

სპეც. პარიზი, სკფ, მოსკ., 1958; საუკეთესო ფ., სკფ. ლონდონი, 1959) და სხვ.

**ატამი** (Persica Mill.), ხეხილოვანი მცენარის გვარი ვარდისებრთა ოჯახისა. ა-ის სამშობლო ჩინეთია. მის გვარში 6 სახეობაა. მათგან ყველაზე მეტად გავრცელებულია ჩვეულებრივი ა., რ-განაც კულტ. ჯიშებია გამოყვანილი (ცნობილია 5 ათასამდე ჯიში). დანარჩენ სახეობებს უმთავრესად იყენებენ დეკორ. მებაღეობაში და კულტ. ჯიშების საძირეებად. ა-ის ხე ან ბუჩქი იზრდება 7—8 *მ*-მდე, ფოთოლი ლანცეტისებრია, ორსქესიანი ყვავილის გვირგვინის ფურცლები ვარდისფერი ან აგურისფერია, ნაყოფი (ჯიშების მიხედვით) სხვადასხვა სიმსხოსია, წონით 250 *გ* აღწევს. ა-ის ნაყოფი სახრავი ან საპობია, კანი მომწვანო, თეთრი, ყვითელი ან მოწითალოა. იგი შებუსული ან გლუვია (ვაშლატამა). რბილობი თეთრია ან ყვითელი. შეიცავს (%-ით) 7—12 შაქარს, 0,08—1,02 მჟავებს, 0,5—1,2 პექტინოვან ნივთიერებას, ვიტამინებსა და სხვ. ნაყოფი (ჯიშების მიხედვით) ივნისიდან ოქტ. შუა რიცხვებამდე მწიფდება. მცენარე ნაყოფს იძლევა დარგვიდან მეორე წელს, 5 წლიდან სრულმოსავლიანია. ცოცხლობს 15—18 წლამდე. სითბოს მოყვარული, სიცხისა და გვალვის ამტანი მცენარეა. კარგად და ხანგრძლივად ხარობს ალუვიურ-კარბონატულ ნიადაგებზე. მისი გავრცელების არეალი დაახლოებით ჩ. გ. 50° და ს. გ. 40° აღწევს. სსრკ-ში ა-ის კულტურას სამრეწვ. მნიშვნელობა აქვს უზბეკეთში, ტაჯიკეთში, საქართველოში, აზერბაიჯანში, სომხეთში, დაღესტანსა და ყირიმში.

საქართველოში დარაიონებულია ა-ის 11 ჯიში, აქედან ქართლის ზონისათვის ხალხური სელექციით შექმნილი საკონსერვო და სუფრის მსხვილნაყოფიანი, მკვრივხორციანი სახრავი ჯიშებია: *ხიდისთაური* — ვარდისფერი, თეთრი, ყვითელი — და ბერების. კახეთის ადგილ. ჯიშებიდან ფართოდაა გავრცელებული საშემოდგომო ჯიშები: კახური თეთრი, *გავაზური,* ხირსული. ქართვ. სელექციონერებმა გამოიყვანეს საკონსერვო საგვიანო ა-ის ახ. ჯიშები: ბესტავაშვილი და წედისური, აგრეთვე საადრეო სუფრის ჯიშები: *ნობათი, ერისთავის ვარდისფერი, გორული საადრეო,* სკრის საადრეო, სანდო. შემოტანილი ჯიშებიდან ფართოდაა დანერგილი სუფრის ჯიშები: ამსდენი და ელბერტი. მრავლდება თესლითა და ვეგეტატიურად (მყნობით). საძირედ იყენებენ ა-ის, ტყემლისა და ნუშის ნათესარს. ა-გან მზადდება ჩირი, მურაბა, წვენი და კომპოტი. ა-ს ყველაზე მეტად აზიანებს *ატმის ფოთლის სიხუჭუჭე, ნაცარი,* კლასტეროსპორიოზი, კურკოვანთა ნაადრევი ხმობა; მავნებლებიდან — ატმის მწვანე ბუგრი, ატმის ჩრჩილი.

*ლიტ.*: ე რ ი ს თ ა ვ ი ე., ატმის სელექციის შედეგები საქართველოში, «მებაღეობის, მევენახეობისა და მეღვინეობის ინ-ტის შრომები», 1961, ტ. 13; ე რ ი ს თ ა ვ ი ე., ნ ა ს ყ ი დ ა შ ვ ი ლ ი შ., ატამი, თბ., 1958.

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 481.

**ატარაქსია** (ბერძნ. ataraxia, a — უარყ. ნაწ., tarassō — ვღელავ, ვშფოთავ, ვამღვრევ, ვარყევ), სულის აღუშფოთველობა, სულიერი სიმშვიდე. ა-ის ცნებას პირველად ვხვდებით ძვ. ბერძენ ფილოსოფოს *დემოკრიტესთან*. დემოკრიტეს აზრით, ა. ცხოვრების უმაღლესი სიკეთეა, რ-იც მხოლოდ ბრძენთა ხვედრია. ა-ის მიღწევის საშუალებად დემოკრიტეს, *ეპიკურესა* და *ლუკრეციუსს* მიაჩნდათ სამყაროს შეცნობა, შიშის გრძნობის, ცრურწმენების დაძლევა, ღელვათაგან განთავისუფლება, ზომიერება, გონების ბატონობა ვნებებზე და სხვ. ა-ის იდეა უკიდურესობამდე განავითარეს სკეპტიკოსებმა (იხ. *სკეპტიციზმი*).

**ატარი,** მარცვლეულის საწყაო (ხის ჯამი) XVI—XVII სს. ოდიშში (სამეგრელო), დაახლოებით 0,4 *ლ* ტევადობისა.

*ლიტ.*: ჯ ა ფ ა რ ი ძ ე გ., ნარკვევი ქართული მეტროლოგიის ისტორიიდან (IX—XIX სს.), თბ., 1973.

**ატაქსია** (ბერძნ. a — უარყ. ნაწ., taxis — განლაგება, განრიგი, მოწყობილობა), ნებისმიერ მოძრაობათა კოორდინაციის დარღვევა. ვლინდება როგორც მოძრაობის (დ ი ნ ა მ ი კ უ რ ი ა.), ისე დგომის (ს ტ ა ტ ი კ უ რ ი ა.) დროს. განარჩევენ სენსიტიურ, ნათხემისეულ და ლაბირინთულ ა-ს. ს ე ნ ს ი ტ ი უ რ ი ა. ვითარდება პერიფერიული ნერვების ან ზურგის ტვინის უკანა სვეტების დაზიანების შედეგად. როცა თვალდახუჭული ავადმყოფი ფეხებს ერთმანეთს მიადგამს, კარგავს წონასწორობას, ქანაობს, სიარულის დროს დიდ ნაბიჯებს დგამს, ფეხებს ჩვეულებრივზე მაღლა წევს და ძლიერ ურტყამს იატაკს. ნ ა თ ხ ე მ ი ს ე უ ლ ა-ს იწვევს ნათხემის მწვავე ანთებითი პროცესები, სიმსივნე, ნათხემში სისხლის მიმოქცევის მოშლა და გაფანტული სკლეროზი. მწოლიარე ავადმყოფი ხელის დაუხმარებლად ადგომისას ტანის ნაცვლად ფეხებს წევს მაღლა, ვერ ზომავს თავის მოძრაობას, რაიმე ნივთის ასაღებად საჭიროზე უფრო შორს იწვდენს ხელს, მთვრალივით დადის, ლაპარაკობს მარცვალ-მარცვალ (სკანდირებული მეტყველება) და სხვ. ლ ა ბ ი რ ი ნ თ უ ლ ი ა. ვესტიბულური აპარატის დაზიანებითაა გამოწვეული; ახასიათებს თავბრუ, პორიზ. *ნისტაგმი* (თვალის კაკლის ციმციმი); მკურნალობენ ა-ის გამომწვევ ძირითად დაავადებას; ნებისმიერ მოძრაობათა სწორი კოორდინაციის აღდგენას ხელს უწყობს სამკურნ. ფიზკულტურა. ა-ის ერთ-ერთი გამოვლენაა ატაქსიური ხელწერა, რ-ის ნიშნების მიხედვით შესაძლებელი ხდება საბუთის ავტორის დადგენა (იხ. *გრაფიკული ექსპერტიზა*).

*ნ. ქავთარაძე.*

**ატაშე** (ფრანგ. attaché — სიტყვასიტყვით — მიმაგრებული), 1. ყველაზე დაბალი დიპლ. რანგი, რ-საც საგარეო საქმეთა უწყების მეთაური ანიჭებს ამ უწყების ცენტრ. აპარატის ან დიპლ. წარმომადგენლობის თანამშრომელს, აგრეთვე უმცროსი ოპერატ. თანამდებობის პირი სსრკ-ისა და მრავალი სხვა სახელმწიფოს საგარეო საქმეთა უწყებაში. 2. ს პ ე ც ი ა ლ უ რ ი ა., დიპლ. წარმომადგენლობაში სპეც. თანამდებობის პირი, რ-იც საგარეო ურთიერთობის განსაკუთრებულ დარგში მუშაობს. ყველაზე მნიშვნელოვანია ს ა მ ხ. ა., ს ა მ ხ.-ს ა ა ვ ი ა ც ი ო ა. და ს ა მ ხ.-ს ა ზ ღ ვ. ა., თითოეული თავისი უწყების წარმომადგენელია უცხო სახელმწიფოში. სხვადასხვა სახელმწიფოს დიპლ. წარმომადგენლობებში არის აგრეთვე კომერც. (სავაჭრო) ა., საფინანსო ა., ა-ები სოფ. მეურნ., კულტ., მეცნ., ტექ. და სხვ. დარგებში (საბჭ. დიპლ. წარმომადგენლობაში კომერც. ა. არ არის; მის ფუნქციებს სავაჭრო წარმომადგენლობა ასრულებს). ყოველი სპეც. ა. დიპლ. წარმომადგენლობის მეთაურის მრჩეველია თავის დარგში. იგი კანონიერი გზით აგროვებს სათანადო ინფორმაციას და თავის მთავრობას თუ შესაბამის უწყებას აწვდის. სპეც. ა-ა პ რ ე ს-ა ტ ა შ ე ც, რ-საც ევალება უცხო სახელმწიფოს პრესის მიმოხილვა და თავისი მთავრობისათვის ინფორმაციის მიწოდება, ადგილ. პრესის ინფორმირება თავისი სახელმწიფოს მდგომარეობის შესახებ, პრესკონფერენციების მოწყობა და სხვ.; ყველა კატეგორიის ა. დიპლ. კორპუსის შემადგენლობაში შედის და დიპლ. პრივილეგიებითა და იმუნიტეტით სარგებლობს.

*გ. ჟვანია.*

**ატაჰუალპა** (Atahualpa) (დაახლ. 1500—29. VIII. 1533, კახამარკა), ინკების მმართველი. მამის, უაინ კაპაკის გარდაცვალების შემდეგ, ძალაუფლებისათვის ებრძოდა თავის ძმას. 1530 გაიმარჯვა და ინკების იმპერიის ერთპიროვნული მმართველი გახდა. ესპ. კონკისტადორები ფ. *პისაროს* მეთაურობით 1532 წ. 15 ნოემბ. შევიდნენ ქ. კახამარკაში. ესპანელებმა ა. ქალაქში შეიტყუეს და დაატყვევეს, დიდი გამოსასყიდის საფასურად მას თავისუფლებას შეჰპირდნენ, მაგრამ გამოსასყიდის მიღების შემდეგ კონკისტადორებმა იგი ვითომ გაასამართლეს და ჩამოახრჩვეს.

**ატელანა** (ლათ. Atellana), ხალხ. კომედიის ჟანრი ძვ. რომში. მისი სამშობლოა ატელა, ძვ. ქალაქი ნეაპოლის მახლობლად. თავდაპირველად ამ პაწია კომიკურ წარმოდგენებში მონაწილეობდნენ მოქალაქეები და არა პროფ. მსახიობები. ჟანრად ჩამოყალიბდა ძვ. წ. IV ს. ბოლოს (სხვა ცნობით III ს.). მოკლე, იმპროვიზებულ სცენებში, რ-ებსაც ჩვეულებრივ, ტრაგედიის შემდეგ წარმოადგენდნენ, ამხელდნენ საზ. და პოლიტ. ცხოვრების მახინჯ მხარეებს. ა-ს აუცილებელი პერსონაჟები (ნიღბები) იყვნენ: ახალგაზრდა ბრიყვი მაკუსი, ბებერი პატივმოყვარე პაპუსი, ღორმუცელა და ბაქია ბუკო, გაიძვერა დოსენუსი. ამ ხალხ. ჟანრის საფუძველზე წარმოიშვა ლიტ. ა. მის შემქმნელებად ითვლებიან ძვ. წ. I ს. მწერლები პომპონიუსი და ნოვიუსი. ა-ს წააგავდა იტალ. კომედია დელ არტე, რუს. პეტრუშკა, ქართ. ბერიკაობა.

**ატელექტაზი** (ბერძნ. atelēs — დაუმთავრებელი, არასრული და ēktasis—გაწევა, გაშლა), ფილტვის ქსოვილის დაჩუტვა. ა-ის დროს ფილტვის ან მისი რომელიმე წილის ალვეოლები სულ არ შეიცავს ჰაერს ან შეიცავს მცირე რაოდენობით. ა. ვითარდება ბრონქების დახშობის, მათზე სიმსივნის ან პლევრის ღრუში გამონაჟონი ექსუდატის ზეწოლის, ფილტვების ანთების და სხვ. შედეგად. მკურნალობენ ა-ის გამომწვევ დაავადებას. ახალშობილებში ა-ს (თ ა ნ დ ა ყ ო ლ ი ლ ი ა.) იწვევს სუნთქვის ცენტრის დაზიანება, ბრონქების დახშობა, სუნთქვით მოძრაობათა სისუსტე და სხვ. ა-იანი ბავშვი ან მკვდარი იბადება, ანდა მალე იღუპება.

*ბ. რაჭველიშვილი.*



ატალეა.

**„ატელიე“** (ფრანგ. atelier — სახელოსნო), ფრანგ. დრამ. თეატრი პარიზში. დაარსდა 1921 შ. *დიულენისა* და ვ. *ყუშიტაშვილის* ინიციატივით. წარმოდგენებს მართავდა პარიზის მახლობლად, ძვ. სახელოსნოს შენობაში (აქედან წარმოდგა თეატრის სახელწოდება), იმავე წელს გადავიდა პარიზში „მონმარტრის“ თეატრის შენობაში. 1922—40 თეატრს ხელმძღვანელობდა შ. დიულენი, 1940-იდან ა. *ბარსაკი*. „ა-ს“ მუშაობას საფუძვლად უდევს რეალისტური, დემოკრ. ხელოვნ. პრინციპები. მის რეპერტუარშია საზ. პრობლემების შემცველი დრამატურგია. სხვადასხვა დროს აქ დაიდგა შექსპირის, არისტოფანეს, მოლიერის, კალდერონის და სხვ. ნაწარმოებები. „ა-მ“ პირველმა გააცნო ფრანგ მაყურებელს ლ. *პირანდელოს*, ა. *სალაკრუს*, ჟ. *ანუის* და სხვ. პიესები. განსაკუთრებული ყურადღება ეთმობა რუს. დრამატურგიას. საუკეთესო დადგმებია ი. ტურგენევის „ერთი თვე სოფლად“, თ. დოსტოევსკის „ძმები კარამაზოვები“, „იდიოტი“, ა. ჩეხოვის „თოლია“, „სამი და“ და სხვ. ვ. ყუშიტაშვილმა 1921—26 ექვსი სპექტაკლი დადგა „ა-ში“. განსაკუთრებული წარმატება ხვდა კალდერონის „მარაოს“ (1923), რ-საც ფრანგ. თეატრის ცნო-

ბილმა რეჟისორმა ა. *ანტუანმა* აღტაცებული რეცენზია უძღვნა, და მოლიერის „ჟორჟ დანდენს" (1925). „ა." მრავალჯერ იყო საგასტროლოდ ევროპისა და ამერ. ქვეყნებში. 1965 ეწვია საბჭ. კავშირს, იყო თბილისშიც.

*ლიტ.*: შ ა ლ უ ტ ა შ ვ ი ლ ი ა., ვასო ყუშიტაშვილი, თბ., 1969; ჭ ე ი შ ვ ი ლ ი ს., ვასო ყუშიტაშვილი, თბ., 1967; Д ю л л е н Ш., Воспоминания и заметки актера, пер. с франц., М., 1958; Т р и о л е Э., Парижские театры, «Театр», 1955, № 9.

ა. *შალუტაშვილი*.



ატენის სიონი. VII ს. I ნახევარი.

**ატენი,** ქალაქი ფეოდ. საქართველოში, *ატენის ხეობაში,* მდ. ტანის ორივე ნაპირზე, ახლანდ. გორის რ-ნის ატენის სოფსაბჭოს ტერიტორიაზე. ქალაქი აშენდა მეფე ბაგრატ IV-ის ბრძანებით XI ს. შუაწლებში. ა-სა და ატენის ხეობაზე გამავალ გზებს იცავდა და სამეფო ხელისუფლების მტკიცე დასაყრდენი იყო ატენისა და ვერის ციხეები, დეკციხე და სხვ. XIII–XVII სს. ა. მნიშვნელოვან ქალაქად რჩებოდა, მაგრამ დაღ. ფეოდალთა განუწყვეტელი თავდასხმების შედეგად XVIII ს-თვის დაცინდა და სოფლად იქცა (იხ. *დიდი ატენი, პატარა ატენი*).

*წყარო*: ვ ა ხ უ შ ტ ი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973.

დ. *ბერძენიშვილი*.

**ატენის სიონი,** VII ს. I ნახ. ქართული ხუროთმოძღვრების ძეგლი: გორიდან 10 *კმ*-ზე, ატენის ხეობაში. ტაძარი ცენტრალურ-გუმბათოვანია. იმეორებს მცხეთის ჯვრის არქიტ. გეგმასა და ფორმებს, თუმცა რამდენადმე შეცვლილი პროპორციები აქვს. ტაძრის გეგმის საფუძველია ჯვარი, რ-ის აფსიდიან დაბოლოებებს შორის მოთავსებულია ოთხი საკანი. ჯვრის შიდა მკლავების გადამკვეთ ცენტრ. სივრცეზე გუმბათია აღმართული. კვადრატიდან გუმბათის წრეზე გადასვლა ტრომპების სისტემით ხდება. ტაძრის ფასადებს ამკობს რელიეფები, სარკმელთა ჩუქურთმიანი თავსართები, მხატვრულ-კომპოზიციურად ა. ს-ის რელიეფები ბევრად ჩამოუვარდება მცხეთის ჯვრის რელიეფებს, ამასთან ისინი ორგანულად არ ნაწილდებიან ფასადებზე. სტილისტური ანალიზი ცხადყოფს, რომ რელიეფები სხვადასხვა დროს არის შექმნილი. ნაწილი ტაძრის აშენების თანადროულია, უმეტესობა კი X ს. II ნახ. სომხ. რელიეფებს ემსგავსება. მათი ერთი წყება სომეხი ოსტატის თოდოსაკის ნახელავია, მეორე — სომეხი გრიგოლისა. ზოგი მკვლევარი (აკად გ. ჩუბინაშვილი) თოდოსაკს ტაძრის ამშენებლად მიიჩნევს, ზოგი კი (გ. აბრამიშვილი) — ა. ს-ის რესტავრატორად. ტაძრის კედლის მოხატულობა (რელიგ. სიუჟეტები, ქართვ. მეფეთა და ადგილ. ფეოდალთა ფრესკები) მკაფიოდ ეროვნ. ხასიათისაა. კომპოზიციათა მხატვრული გააზრების, პერსონაჟთა სხეულისა და სახის ნატიფი მოდელირების, არტისტული გამომსახველობისა და ჟღერადი კოლორიტის გამო იგი ქართ. მონუმ. ფერწერის საეტაპო ნაწარმოებად ითვლება. მკვლევრები მას სხვადასხვანაირად ათარიღებენ: შ. ამირანაშვილი 904–906, რ. შმერლინგი, თ. ბარნაველი — 1072–1080. ტაძარში IX–XI სს. მრავალი ლაპიდარული და ფრესკული წარწერაა შემონახული, რ-ებიც მნიშვნელოვან ისტ. ცნობებს შეიცავენ.

გ. *აბრამიშვილი*.

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 577.



ატენის ციხე. X—XI სს.

**ატენის ციხე,** ს ა ც ი ვ ი ს ც ი ხ ე, ო რ ბ ე ლ ი ა ნ ი ს ც ი ხ ე, X–XI სს. ციხესიმაგრე *ატენის ხეობაში* (გორის რ-ნი). აგებულია მაღალ კლდეზე, რ-საც ცალი მხრით საცივისხევი ჩამოუდის, მეორე მხრით — აბანოსხევი. ფორმით მომრგვალოა, რიყის ქვით ნაგები, შესასვლელი ჩრდილოეთიდან აქვს. ბურჯებით გამაგრებული გალავნის შიგნით მეციხოვნეთა სადგომები, წყლის ჴაცავი აუზი და სხვ. ნაგებობებია. ა. ც. ძლიერ დაზიანდა გორის მიწისძვრის დროს (1920).



ატენის ხეობა.

**ატენის ხეობა,** ა ტ ე ნ ი ს ხ ე ვ ი, ხეობა შიდა ქართლში, მოიცავს მდ. ტანის აუზს (ძირითადად ახლანდ. გორის რ-ნის სამხრ. ნაწილს, თრიალეთის ქედის ჩრდ. კალთებს). ხეობა უძველესი დროიდანვე ყოფილა დასახლებული, რასაც მოწმობს ბრინჯაოს ხანის ნამოსახლარები და სამაროვნები. იბერიის სამეფოს წარმოქმნის შემდეგ იგი შედიოდა სპასპეტის საგამგეოში და, როგორც ჩანს, ცალკე ადმ. ერთეულს—ხევს წარმოადგენდა. „ტ ა ნ ი ს ხ ე ვ ი" სახელით ეს ადმ. ერთეული ცნობილია IV–VII სს-ში. ამ დროისათვის „ტანის ხევი" მოიცავდა არა მხოლოდ საკუთრივ ატენის ხეობას, არამედ თეძმის ხეობასაც. ამ ერთეულის ცენტრი იყო დეკციხე, რ-ის ნანგრევები შემორჩენილია თეძმის ზემო დინებაში. ა. ხ-ზე გადიოდა მაგისტრ. გზა, რ-იც ჯავახეთისა და ზემო ქართლს აკავშირებდა შიდა ქართლთან. ამ გზის არსებობამ განაპირობა ადრინდ. ფეოდ. ხანაში ა. ხ-ის მჭიდრო დასახლება. ა. ხ-ის სამეურნეო-კულტ. განვითარებისა და მნიშვნელობის დამადასტურებელია ადრინდ. ფეოდ. ციხესიმაგრეების მშენებლობა (ვერის ციხე, *ატენის ციხე* და სხვ.) და *ატენის სიონის* აგება. X ს-ში ა. ხ-ის ცენტრი—ატენის ციხე „აფხაზთა მეფის" ერთ-ერთი რეზიდენცია და საყრდენი პუნქტი იყო ქართლის შემოერთებისათვის ბრძოლაში. ამავე საუკუნის ბოლოს ა. ხ. ბაღვაშთა მფლობელობაში გადავიდა. XI ს-ში ეს ხეობა კვლავ სამეფო დომენს წარმოადგენდა. ბაგრატ IV-ის დროს აქ გაშენდა ქ. *ატენი,* რ-საც ა. ხ-თან ერთად მეფის მიერ დანიშნული ატენის მოურავი განაგებდა. XII ს-ში ა. ხ-ში იყო საქართვ. მეფეთა ერთ-ერთი საჭურჭლე. გვიანდ. საუკუნეებში ა. ხ. სხვადასხვა სათავადოებმა დაინაწილეს და ქართლის მეფეების გარდა აქ მიწებს ფლობდნენ ციციშვილები, საააკაძეები და გლურჯიძეები.

**ატენიუატორი** (ფრანგულიდან attenuer — შერბილება, შესუსტება), მოწყობილობა, რ-ის დანიშნულებაა ელექტრული ძაბვის, დენის ძალის, ელექტრული ან ელექტრომაგნ. რხევების სიმძლავრის მდოვრე, საფეხურისებრი ანუ ფიქსირებული დაწევა. *რეოსტატისა* და *პოტენციომეტრისაგან* განსხვავებით, ა-ის წინაღობა შესასვლელ მომჭერებს შორის რეგულირების პროცესში არ იცვლება (იმ პირობით, თუ წინაღობა გამოსასვლელ მომჭერებს შორის მუდმივია). ყოველი გაზომვისას ცნობილია, თუ რა ოდენობით ამცირებს ა. ელექტრულ სიდიდეებს. ა-ს ან დამოუკიდებელ მოწყობილობად ამზადებენ ან ათავსებენ საზომ და სხვა ხელსაწყოებში.

განასხვავებენ გ ა ნ მ რ თ ა ვ და ს ა ზ ო მ ა-ებს. როცა სიხშირე 200 *მეგჰც*-მდეა, საზომ ა-ებში ჩვეულებრივ რეზისტორებს ან კონდენსატორებს იყენებენ, ხოლო თუ იგი 200 *მეგჰც*-ზე მეტია— შ თ ა მ ნ თ ქ მ ე ლ და ზ ღ ვ რ უ ლ ა-ებს. ა-ს იყენებენ სხვადასხვა ელექტრო- და რადიოსაზომ აპარატურაში სამაუწყებლო გადაცემის დონის სარეგულირებლად, გენერატორისაგან გამოსაკვლევი წრედის ელექტრული განრთვისათვის და ა. შ.

**ატერბუმი** (Atterbom) პერ დანიელ ამადეუს (19. I. 1790, ოსბუ, — 21. VII. 1855, უფსალა), შვედი პოეტი. 1807 დააარსა საზ-ბა „განთიადის კავშირი", მონაწილეობდა მისი ჟურნ. „ფოსფოროსის" („Phosphoros") გამოცემაში, იბრძოდა შვედურ ლიტ-რაში ფრანგ. გავლენის წინააღმდეგ. განიცადა გერმ. რომანტიზმის გავლენა. ავრცელებდა ფ. შლეგელის რომანტ. იდეებს. ა-ის მთავარი თხზულებებია: დრამები „ლურჯი ფრინველი" (1814) და „ნეტარების კუნძული" (1824–27), წიგნი „შვედი წინასწარმეტყველნი და სკალდები" (1841–55).

**ატესტატი** (ლათ. attestor — ვემოწმები, ვადასტურებ), ამა თუ იმ იურიდ. ფაქტის დასამოწმებლად გაცემული ოფიც. დოკუმენტი. მაგ., საშუალო განათლების ატესტატი, სამეცნ. წოდების მინიჭების დოკუმენტი (დოცენტის ა., პროფესორის ა.).

საბჭ. შეიარაღებულ ძალებში — დოკუმენტი იმის შესახებ, თუ რა სახის მომარაგებით და რა ხნით არის დაკმაყოფილებული სამხ. მოსამსახურე ან სამხ. ნაწილი. სამხ. მოსამსახურეს ა. ეძლევა სხვა ნაწილში გადაყვანისას, ხანგრძლივ მივლინებაში გაგზავნისას და ა. შ., სამხ. ნაწილს კი — დისლოკაციის შეცვლისას. ა. ამა თუ იმ სახის კმაყოფაზე აყვანის საფუძველს წარმოადგენს და შეიძლება იყოს სურსათის, ტანსაცმლის, ფურაჟის, ფულადი და სხვ. ოჯახზე გაცემული ფულადი ა. უფლებას ანიჭებს ოჯახს, მიიღოს ოფიცრის ფულადი მომარაგების ნაწილი.

**ატესტაცია** (ლათ. attestatio—მოწმობა), მუშაკისა თუ მოსწავლის კვალიფიკაციის ან ცოდნის დონის განსაზღვრა; მისი ნიჭისა და უნარის, მისი საქმიანი და სხვა თვისებების შეფასება იმის შესამოწმებლად, თუ რამდენად შეეფერება იგი თავისი კვალიფიკაციით თანამდებობას, რ-იც მას უკავია. ა-ს ახდენს სპეც. საატესტაციო კომისია და ამტკიცებს დაწესებულების ხელმძღვანელი. ა. პერიოდულად ტარდება უმაღლეს სასწავლებლებში (პროფესორ-მასწავლებლების ა.) და სამეცნ.-კვლ. დაწესებულებებში, აგრეთვე იმ სამინისტროებსა და უწყებებში, სადაც განსაზღვრულ თანამდებობათა დასაკავებლად შემოღებულია სათანადო წოდება, თანრიგი, რანგი და ა. შ. ა-დ ითვლება აგრეთვე სამეცნ. ხარისხისა და სამეცნ. წოდების მინიჭება.

**ატვუდი** (Attwood) თომას (6. X. 1783, ჰელსოუენი, ვუსტერშირი,—6. III. 1856, გრეტ მელვერნი, ვუსტერშირი), ინგლ. პოლიტ. მოღვაწე, ბანკირი. 1819-იდან ჩაება რადიკალების მოძრაობაში, გახდა მათი ხელმძღვ. 1829 დეკ. დააარსა ბირმინგემის პოლიტ. კავშირი, რ-მაც წამოაყენა პარლამენტური ანუ საარჩევნო რეფორმის მოთხოვნა. 1832 საარჩევნო რეფორმის შემდეგ ა. არჩეულ იქნა ბირმინგემის ახ. თვითმმართველობაში. ა. სხვა ბურჟ. რადიკალებთან ერთად ცდილობდა ზეგავლენა მოეხდინა ჩარტისტულ მოძრაობაზე (იხ. *ჩარტიზმი*), 1839 ა-მ შეიტანა პარლამენტში ჩარტისტების პეტიცია, შემდეგ ჩამოშორდა ჩარტისტულ მოძრაობას. როგორც ეკონომისტი, ა. მოითხოვდა ოქროს სტანდარტის შეცვლას სახელმწიფოს მიერ რეგულირებული ქაღალდის ფულით.

**ატიკა** (Attike), ისტ. ოლქი ძვ. საბერძნეთში. მთავარი ქალაქი —ათენი. უჭირავს შუა საბერძნეთის სამხრ.-აღმ. ნაწილი. ღრმად არის შეჭრილი ეგეოსის ზღვაში. ა-ის სამხრ. სანაპიროზე მდებარეობდა მთავარი ნავსადგურები (პირეოსი, ფალერონი). ა. დასერილია კითერონისა და პარნასის ქედებით, რ-ებიც ა-ს ყოფს ათენის, ელევსინის, მარათონის, მესოგეის დაბლობებად. ა-ის მთები მდიდარი იყო მარმარილოთი (თეთრი — პენტელიკოსის და ლურჯი — ჰიმეტოსისა) და ვერცხლის საბადოებით (ლავრიონის მთა), რ-იც ძვ. ათენელთა შემოსავლის მთავარი წყარო იყო. გადმოცემით, ა-ის პირველი პოლიტ. გაერთიანება — *სინოიკიზმი* უკავშირდება ძვ. წ. I ათასწლეულის დამდე-

ჯის ბასილევსის *თესევსის* სახელს (იხ. *ათენი* ძველი). ძვ. წ. VI ს-იდან *სოლონის* კანონმდებლობის შემდეგ პრივილ. ფენას ევპატრიდებს (გვაროვნული არისტოკრატია) შეემატა აგრეთვე ტიმოკრატია (ქონებრივი არისტოკრატია). ა-ის მოსახლეობა სოც. კატეგორიებად იყოფოდა საცხოვრისთა მიხედვით: პედიაკები („ველზე მცხოვრებნი")—უმდიდრესნი, ცენტრ. ა-ის ნაყოფიერ მიწათა მფლობელნი; პარალიები („ზღვისპირელნი") — საშუალო ფენა, ზღვისპირზე მცხოვრები ხელოსნები, ვაჭრები და მეზღვაურები; დიაკრიები („მთიელები") — ღარიბესნი, მწირ მთაგორიან რ-ნებში მცხოვრებნი. ა. და მისი ქ. ათენი ძვ. საბერძნეთის სოც.-ეკონ., პოლიტ. და კულტ. ცხოვრებაში ჰეგემონის როლს ასრულებდნენ. ბერძენ-სპარსელთა ომების დროს (ძვ. წ. 500—449) ა. ერთ-ერთ მთავარ საბრძოლოასპარეზს წარმოადგენდა (*მარათონის ბრძოლა*, სალამინის ბრძოლა), ხოლო პელოპონესის ომის დროს (ძვ. წ. 431—404) სპარტელებმა ა. არაერთხელ ააოხრეს (იხ. *ათენი* ძველი). ა. თანამედროვე საბერძნეთის ერთ-ერთი ნომია.

*ლიტ.*: კოვალიოვი ს. ი., ანტიკური საზოგადოების ისტორია, [ტ.] 1 — საბერძნეთის ისტორია, თბ., 1938; წერეთელი ა., ძველი საბერძნეთი, ტ. 1, თბ., 1966; Wrede W., Attika, Athen, 1934.

*ლ. სანიკიძე.*

**ატიკი** (ბერძნ. Attikos — ატიკური), არქიტექტურული ნაგებობის დამაგვირგვინებელი, კარნიზის თავზე დაშენებული, კედელი. ხშირად შემკულია წარწერებით ან რელიეფებით. ძირითადად იყენებენ *ტრიუმფულ თაღებში.*

**ატიკური კომედია,** ბერძნული კომედია. აღმოცენდა და ჩამოყალიბდა ათენში ხალხ. სამხიარულო გუნდებიდან, ფერხულებიდან, შაირებიდან. სისტემატურად წარმოადგენდნენ დღესასწაულებზე — დიონისიებზე (ძვ. წ. 486-იდან) და ლენეებზე (44-იდან). უკვე ალექსანდრიელები განასხვავებდნენ ძველ, საშუალო და ახალ ა. კ-ს. ძველი ა. კ. (ძვ. წ. 400-მდე) აშუქებდა პოლიტ. თემატიკას, აკრიტიკებდა სახელმწ. თანამდებობის პირებს. ასეთი იყო ევპოლისის, კრატინეს, არისტოფანეს კომედიები, რ-თაგან სრულად მოაღწია მხოლოდ არისტოფანეს 11 კომედიამ. საშუალო ა. კ. (ძვ. წ. IV ს. I ნახ.) გარდამავალი ხასიათისაა; შემორჩენილია მხოლოდ რამდენიმე კომედიოგრაფის სახელი (ანტიფანე, ალექსისი) და უმნიშვნელო ფრაგმენტები; ახალი ა. კ. (ძვ. წ. IV ს. II ნახ.) სრულიად აპოლიტიკურია, ამუშავებს ე. წ. ყოფითს სიუჟეტებს, იყენებს ტიპურ ხასიათებს (ჰეტერა, პარასიტი, ბუზღუნა მამა, მოხერხებული მონა). აქ აღარ გვხვდება პარაბასა. ძალზე შესუსტებულია გუნდის მნიშვნელობა. ახალი ა. კ-ის უდიდესი წარმომადგენლების—მენანდრეს, დიფილეს, ფილემონის ნაწარმოებებიდან სრულად ან მნიშვნელოვანი ფრაგმენტების სახით მოღწეულია მხოლოდ მენანდრეს კომედიები. ახალმა ა. კ-მ დიდი გავლენა მოახდინა ჯერ რომაულ, და მისი მეშვეობით — მთელ ევრ. კომედიაზე.

**ატიკური ფილოსოფია,** V—VI სს. *ატიკაში* აღმოცენებული და განვითარებული ფილოს. თეორიები. მოიცავს *სოფისტების, სოკრატეს, პლატონის, არისტოტელეს,* პერიპატეტიკოსების (იხ. *პერიპატეტიკური სკოლა*) და ძველი პლატონის აკადემიის ფილოსოფიას; იგი არსებითად იდეალისტურია და უპირისპირდება ძვ. ბერძნ. ფილოს. მეორე ნაკადს — *იონიურ ფილოსოფიას* (*თალეს მილეტელი, ანაქსიმანდრე, ანაქსიმენე, ჰერაკლიტე*), როგორც მატერიალისტურს. ა. ფ. ათენში განვითარდა და საბერძნეთის კულტ. აღორძინების იმ პერიოდს უკავშირდება, როცა ათენი დაწინაურდა, ამიტომ მას ათენურ ფილოსოფიასაც უწოდებენ.

**ატილა** (Attila), ეტცელი (Etzel), (გ. 453), ჰუნების წინამძღოლი 434—453. მეფობდა თავის ძმა ბლედასთან ერთად, ხოლო ძმის მოკვლის შემდეგ (445)—ერთპიროვნულად. ჰუნების გარდა, ა-ს ემორჩილებოდნენ *ოსტგუთები*, გეპიდები, ჰერულები, რუგიები და სხვ. გერმ. ტომები, აგრეთვე ალანები, სლავური, სარმატული და თურქ. ტომები. ა-ს რეზიდენცია მდებარეობდა პანონიაში. 447 ა-მ მოაოხრა ბალკანეთის ნ.-კ., მიაღწია თერმოპილესა და კონსტანტინოპოლს. 448 ხარკი დაადო ბიზანტიას. 451 გაზაფხულზე გადალახა რაინი, იერიშით აიღო მეცი, მაგრამ ვერ შეძლო ორლეანის აღება. კატალაუნის ველებზე დამარცხება განიცადა *აეციუსისა* და მისი მოკავშირე ვესტგუთების, ბურგუნდებისა და ფრანკებისაგან. 452 გაზაფხულზე ა-მ მოაოხრა ჩრდ. იტალია. რომზე ლაშქრობის განზრახვაზე ხელი აალებინა ჰუნებში გავრცელებულმა დაავადებებმა და რომაელთა მიერ გამოსასყიდის მიცემამ. ა. დაბრუნდა პანონიაში, სადაც მალე მოკვდა თავისი უკანასკნელი ქორწინების ღამეს. მისი უზარმაზარი სახელმწიფო ერთბაშად დაიშალა.

**„ატილა",** გერმანელ ფაშისტთა მიერ საფრანგეთის ე. წ. არაოკუპირებული ზონის პრევენტული ოკუპაციის გეგმის კოდირებული სახელწოდება. ოპერაცია „ა." გათვალისწინებული იყო იმ შემთხვევისათვის, თუ საფრ. სამფლობელოებს ჩრდ. აფრიკაში ვიშის მთავრობის კონტროლისაგან გამოსვლის საფრთხე შეექმნებოდა. „ა"-ს მიზანი იყო არ დაეშვა საფრ. სამხ.-საზღვაო ფლოტის და სამხ.-საჰაერო ძალების მოკავშირეთა მხარეზე ან ჩრდ. აფრიკის საფრანგეთის სეპარატისტული სამხ. ადმინისტრაციის ხელში გადასვლა. ჰიტლერის 1940 წ. 10 დეკემბრის № 19 დირექტივის საფუძველზე გერმანელთა სარდლობამ აუცილებელი მოსამზადებელი ღონისძიებები განახორციელა. გეგმა „ა." 1942 მაისში შეიცვალა გეგმა „ანტონით", რ-იც „ა-გან" განსხვავებით ითვალისწინებდა ოკუპაციაში იტალ. შეიარაღებული ძალების მონაწილეობას. ამ გეგმის საფუძველზე 1942 წ. 11—12 ნოემბ. გერმ.-იტალიის ჯარებმა მოახდინეს საფრ. მთელი ტერიტ. ოკუპაცია კ. კორსიკის ჩათვლით.

**ატიმია** (ბერძნ. Atimia — პატივაყრილობა), ძვ. საბერძნეთში მოქალაქეობის უფლების მთლიანად ან ნაწილობრივ ჩამორთმევა. ათენში იხსენიება უკვე *სოლონის* დროს. სპარტაში მოქალაქეობის უფლებას მთლიანად ართმევდნენ ბრძოლის ველიდან გამოქცეულ მეომრებს.

**ატიტიუდი** (ფრანგ. attitude — პოზა, მდგომარეობა), კლასიკური ცეკვის ერთ-ერთი პოზა. მოცეკვავე ცალ ცერზე დგას, მეორე ფეხი მოხრილი აქვს და უკან გაწეული.

**ატიშადუ** (1955-მდე ვარდისუბანი), სოფელი აფხ. ასსრ ოჩამჩირის რ-ნში, მდ. ღალიძგის მარცხ. მხარეს, ქ. ტყვარჩელის სამხრ.-დას-ით. ტყვარჩელის სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ა., აყვარჩაფანი, აძხიდა). ზ. დ. 210 *მ,* შავი ზღვიდან 22 *კმ,* ოჩამჩირიდან 26 *კმ*. მოსახლ. დასაქმებულია ოჩამჩირის სატყეო მეურნ. დამხმარე მეურნეობაში (მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა ტყვარჩელში (4 *კმ*), აფთიაქი.

**ატკარსკი,** ქალაქი რსფსრ სარატოვის ოლქში, ატკარსკის რ-ნის ცენტრი. მდ-ების ატკარისა და მედვედიცის (დონის შენაკადი) შესართავთან, სარატოვიდან 92 *კმ*. სარკინიგზო კვანძი (ხაზები სარატოვის, კალინინსკის, ვოლსკისა და ტამბოვის მიმართულებით). 30 ათ. მცხ. (1974). მანქანათმშ. (მოწყობილობა სამთომოპოვებითი და ტორფის მრეწველობისათვის), წისქვილი, ზეთსახდელი ქ-ნები, ტრიკოტაჟის ფ-კა.

**ატკვერი,** ზაგარი, უღელტეხილი სვანეთის ქედის აღმ. ნაწილში. აკავშირებს სოფლებს უშგულსა (ენგურის ხეობა) და ცანას (ცხენისწყლის ხეობა). ზ. დ. 2642 *მ*. სვანეთის ქედის უდაბლესი და ერთადერთი საავტ. უღელტეხილი. მოვაკებული უნაგირაა. დაფარულია ალპ. მდელოებით.

**ატლანთროპი** (ბერძნ. Atlas — მთიანი მხარე აფრიკაში და anthrōpos — ადამიანი), უძველესი ადამიანის ნამარხი ნაშთები. აღმოჩენილია (1954—55) ალჟირში, მეოთხეული პერიოდის ფაუნისა (ბეჰემოთის, მარტორქის, ჟირაფის, აქლემისა და სხვ. ძუძუმწოვრების) და ქვის იარაღების (შელისა და აშელის დროინდელ) შემცველ ტბიურ ნალექებში. ა. უფრო ახლოსაა არქანთროპთან, ვიდრე თანამედროვე ადამიანთან. ცხოვრობდა დაახლ. 360 ათასი წლის წინათ.



ატიკი.

**ატლანტა** (Atlanta), ქალაქი აშშ-ის სამხრ.-აღმ. ნაწილში, აპალაჩის მთების სამხრ. დაბოლოებასთან, ჯორჯიის შტატის აღმ. ცენტრი. 497 ათ. მცხ., გარეუბნებიანად 1390 ათ. (1970), მ. შ. დაახლ. 1/5 ზანგია. მნიშვნელოვანი სატრანსპ. კვანძი (11 რკინიგზის ხაზი, 17 გზატკეცილი, მახლობლად — საერთაშ. მნიშვნელობის აეროპორტი). მსხვილი სავაჭრო-საფინანსო და სამრეწვ. ცენტრი. განვითარებულია მანქანათმშენებლობა, რ-ის მთავარი დარგია საავიაციო მრეწვ. (ა-ის ჩრდ.-დას. გარეუბანი მარიეტა). ავტოამწყობი და ელექტროტექ. ქ-ნები. ელექტროფოლადის წარმოება და ლითონდამუშავება; ქიმ., კვების, მსუბუქი, პოლიგრ. მრეწველობა. უნ-ტები. ქალაქი დაარსებულია XIX ს. I ნახ-ში. 1861—65 სამოქალაქო ომის დროს დაინგრა, ხელმეორედ გააშენეს XIX ს. ბოლოსა და XX ს. დასაწყისში.

**ატლანტი** (Atlas, antos), 1. ბერძნ. მითოლოგიაში — ტიტანი, იაპეტეს ძე, *პრომეთეს* ბრძენი ძმა. ჰომეროსთან — „ვერაგი, ზღვის სიღრმეთა მცოდნე, ცისა და დედამიწის გამყოფი სვეტების მზიდავი". ა-ის სამყოფელი უკიდურესი დასავლეთია. გადმოცემით იგი მიემხრო ღმერთებთან მებრძოლ ტიტანებს. ამიტომ ზევსმა დასაჯა: უბრძანა თავითა და ხელებით შეეკავებინა ცის თაღი. გვიანდ. ვერსიით, ა. აფრიკის მეფეა, რ-მაც სტუმრად არ მიიღო *პერსევსი*, განრისხებულმა პერსევსმა მედუზას თავის დახმარებით იგი გადააქცია ატლასის მთად; 2. ა. არქიტექტურაში — მამაკაცის ქანდაკება, რ-საც ეყრდნობა შენობის, კარიბჭის, აივნის და სხვ. სახურავი; ჩვეულებრივ დგას კედელთან ან სვეტთან. ცნობილია ანტ. ეპოქიდან (ზევსის ტაძარი აგრიჯენტოში. ძვ. წ. V ს.). გავრცელდა XVII ს. — XX ს. დასაწყისის არქიტექტურაში (ტულონის რატუშის ა., საფრ. 1656—57, მოქანდაკე პ. *პიუჟე;* ახ. ერმიტაჟის კარიბჭის ა. ლენინგრ. 1844—49; მოქანდაკე ა. ტერებენიოვი).



ატლანტი. ტულონის რატუშის აივნის საყრდენი. 1656 — 57. მოქანდაკე პ. პიუჟე.

**ატლანტი,** ატლასი, ადამიანისა და უმაღლეს ხერხემლიანთა კისრის პირველი მალა. უშუალოდ ენაწევრება ქალას. ა-ს არა აქვს მალის სხეული, რითაც განსხვავდება ყველა სხვა მალისაგან. თავის მოტრიალების დროს ა. ქალასთან ერთად ბრუნავს კისრის მეორე მალის — აქსისის კბილისებრი მორჩის ირგვლივ.

*ვ. აბაშიძე.*

**ატლანტიდა,** ატლანტისი (Atlantis, ..idos), ლეგენდარული მატერიკი ან კუნძული. ცნობებს ა-ს შესახებ პირველად პლატონთან ვხვდე-

ბით, რ-იც თავის დიალოგებში („ტიმეოსი“ და „კრიტია“) ვრცლად მოგვითხრობს ერთ დროს არსებულ დიდ ცივილიზაციაზე; დიდ კუნძულზე ატლანტის ოკეანეში „ერთად აღებულ მცირე აზიაზე და ლიბიაზე უფრო დიდი“ კუნძული მდებარეობდა ატლასის მთების პირდაპირ, ჰერაკლეს სვეტების (გიბრალტარი) დასავლეთით. დასახლებული იყო ძლიერი ატლანტებით, რ-ებმაც თავიანთი ბატონობა ევრ. და აფრ. ქვეყნებზე განავრცეს და მხოლოდ ათენელთა წინაპრებმა შეძლეს მათი ძლევამოსილი წინსვლის შეჩერება. შემდეგ კუნძულის მოსახლეობას უეცარი უბედურება დასტყდომია თავს, მიწისძვრის შედეგად ა. ერთ დღეღამეში ჩაძირულა ოკეანეში. ამ ცნობებს ზოგიერთები ძველთაგანვე პლატონის ფანტაზიის ნაყოფად მიიჩნევდნენ. კამათი ა-ის რეალობის შესახებ მეცნიერებაში დღემდე გრძელდება. თანამედროვე გეოლოგთა ერთი ნაწილი არ გამორიცხავს მსგავსი კატასტროფების შესაძლებლობას. ა-დ მიიჩნევენ აზორის კ-ებს, კანარის კ-ებს, ხან წმინდა ელენეს და ამაღლების კ-ებს, ხანაც წყნარი ოკეანის კ-ებს, თვით სკანდინავიის ნ.-კ-საც კი. ზოგიერთი მეცნიერის აზრით, ა-ს კულტურის ანარეკლთან გვაქვს საქმე ეგვ., მესოპოტამიის, მინოსური და ძვ. მსოფლიოს სხვ. მაღალგანვითარებულ ცივილიზაციებში.

*რ. გორდეზიანი.*

**ატლანტიკის ქარტია,** აშშ და დიდი ბრიტ. დეკლარაცია, რ-საც 1941 წ. 14 აგვ. ატლანტის ოკ-ში ბრიტ. სახაზო ხომალდ „უელსის პრინცზე“ ხელი მოაწერეს აშშ-ის პრეზიდენტმა ფ. რუზველტმა და დიდი ბრიტ. პრემიერ-მინისტრმა უ. ჩერჩილმა. ქარტიამ გამოაცხადა, რომ აშშ და დიდი ბრიტანეთი არ ესწრაფვიან ტერიტორიების შეძენას, არ დათანხმდებიან დაინტერესებულ ხალხთა სურვილის საწინააღმდეგო ტერიტ. ცვლილებებს და პატივს სცემენ მათს უფლებას, თვითონ აირჩიონ მმართველობის ფორმა; რომ ისინი მიზნად ისახავდნენ სხვადასხვა ხალხისათვის ძალით წართმეულ სუვერენულ უფლებათა აღდგენას, საერთაშ. ეკონ. თანამშრომლობით საყოველთაო კეთილდღეობის უზრუნველყოფას და სხვ.; ქარტიაში გამოთქმული იყო იმედი, რომ ნაციზმის განადგურების შემდეგ დამკვიდრდებოდა საყოველთაო უსაფრთხოება და შესაძლებელი გახდებოდა ადამიანების ცხოვრება შიშისა და გაჭირვების გარეშე; აღნიშნული იყო აგრეთვე აგრესიულ სახელმწიფოთა განიარაღების აუცილებლობა და მომავალში საყოველთაო განიარაღების მიზანშეწონილობა.

ა. ქ-მ ხელი შეუწყო ანტიჰიტლერული კოალიციის შექმნას. 1941 სექტ. ლონდონის სამოკავშირეო კონფერენციაზე მას შეუერთდა სსრკ და ცხრა სხვა სახელმწიფო, საბჭ. მთავრობის სპეც. დეკლარაციაში გაფართოვდა და დემოკრ. ხასიათი მიეცა ა. ქ-ის პრინციპებს. აშშ-მა და ინგლისმა ჯერ კიდევ II მსოფლიო ომის დროს, და, მეტადრე, ომის შემდეგ არაერთხელ დაარღვიეს ეს პრინციპები. *გ. ჟვანია.*

**ატლანტიკ-სიტი** (Atlantic City), ქალაქი ჩრდ.-აღმ. აშშ-ში, ნიუ-ჯერსის შტატში. 59 ათ. მცხ., საგარეუბნო ზონიანად — 185 ათ. (1968). რკინიგზის სადგური. ხელსაყრელი გეოგრ. მდებარეობისა (ატლანტის ოკ. სანაპიროზე, ნიუ-იორკისა და ფილადელფიის მახლობლად) და კლიმ. პირობების გამო ა. ცნობილი კურორტი გახდა. ზაფხული ცხელია, ზამთარი — თბილი. ივლ. საშ. ტემპ-რა 24°C, იანვ. 0°C. ნალექები 1000 *მმ* წელიწადში. კურორტი კეთილმოწყობილია. ზაფხულობით 10 მლნ-ზე მეტი დამსვენებელი ჩადის. მრეწველობაში ჩაბმულია 10 ათ. კაცი (1969). კვების, სამკერვალო და სხვ. სამრეწვ. საწარმოები ემსახურება კურორტს.

**„ატლანტის ზღუდე“,** ხანგრძლივი და საველე სიმაგრეთა სისტემა ატლანტიკის ევრ. სანაპიროზე დანიიდან ესპანეთამდე (4000 *კმ*), შექმნილი გერმ. მიერ 1942—44 ინგლ.-ამერ. ჯარების კონტინენტზე შეჭრის თავიდან ასაცილებლად. იგი წარმოადგენდა ხაზოვან გამაგრებას, სიღრმეში ეშელონირების გარეშე, ჰქონდა სუსტად გამაგრებული მონაკვეთები (განსაკუთრებით ნორმანდიის სანაპირო). „ა. ზ-მ“ ვერ გაამართლა გერმ. სარდლობის იმედები; თუმცა საშუალება მისცა დას. ფრონტზე გამოეყენებინა მცირერიცხოვანი მეორეხარისხოვანი ჯარები და მთავარი ძალები აღმ. ფრონტზე გაეგზავნა.

**ატლანტის ოკეანე** [(ლათ. Mare Atlanticum), გულისხმობდა სივრცეს გიბრალტარის სრუტესა და კანარის კ-ებს შორის. მთელ ოკეანეს კი ერქვა — Oceanus Occidentalis — დას. ოკეანე], სიდიდით მეორე ოკეანე (წყნარი ოკ. შემდეგ) დედამიწაზე. მდებარეობს ევროპას, აფრიკას (აღმ.), გრენლანდიას, ისლანდიას (ჩრდ.), ჩრდ. და სამხრ. ამერიკასა (დას.) და ანტარქტიდას (სამხრ.) შორის. ა. ო-ის საზღვარი ჩრდ. ყინულოვან ოკ-თან ჰუდსონის სრუტის აღმ. შესასვლელთან იწყება, გადის დეივისისა და დანიის სრუტეებზე, გერპირის (ისლანდია) კონცხზე, ფუგლიოსა (ფარერის კ-ები) და მაკლ-ფლაგის (შეტლანდის კ-ები) კ-ებზე და აღწევს ნ.-კ. სტატლანს (ნორვეგია); წყნარსა და ატლანტის ოკეანეებს შორის საზღვარი გადის ჩარლზის კონცხზე (გრეიამის მიწა) და კ. ოსტეზე (ცეცხლოვანი მიწა), ხოლო ინდოეთის ოკ-თან — კეთილი იმედის კონცხის მერიდიანზე ანტარქტიდამდე. ა. ო-ის სიგრძე დაახლ. 15 ათ. *კმ*-ია, სიგანე დაახლ. 2830 *კმ* (ეკვატორული ნაწილი). ფართ. ზღვებიანად დაახლ. 91140,8 ათ. $კმ^2$, საშ. სიღრმე 3332 *მ*. წყლის მასის საშ. მოცულობა 337541 ათ. $კმ^3$.

ა. ო-ის მნიშვნელოვანი კუნძულებია დიდი ბრიტანეთის კ-ები, ირლანდიის, ნიუფაუნდლენდის, დიდი და მცირე ანტილის, კანარის, მწვანე კონცხის, ფოლკლენდის, აზორის, წმ. ელენესა და ტრისტან-და-კუნიას. ბევრი კუნძულია ხმელთაშუა ზღვაში. ოკეანის სანაპირო ხაზი ჩრდ. ნაწილში უფრო რთული მოხაზულობისაა, ვიდრე სამხრეთისა. ა. ო-ის ჩრდ. ნაწილში მდებარეობს ყველა დიდი ყურე (ბისკაის, გვინეის, წმ. ლავრენტის, ჰუდსონის, ბაფინის და სხვ.) და შიგა ზღვა (ამერ. და ევრ. ხმელთაშუა ზღვები, ჩრდილოეთის, ირლანდიისა და ბალტიის ზღვები, აგრეთვე სარგასის უნაპირო ზღვა).

ა. ო-ის ფსკერის რელიეფის დამახასიათებელი ელემენტია მერიდიანული, უზარმაზარი შუა ატლანტის ქედი, რ-იც ა. ო-ს დას. და აღმ. ნაწილებად ყოფს. ქედის დას. და აღმ. მხარეს ოკეანის ფსკერზე მდებარეობს წყალქვეშა პლატოები (ბერმუდის, რიუ-გრანდის), ქედები (სამხრ. ანტილის, ვეშაპის) და მაღლობები (როკოლი და სიერა-ლეონე). ფსკერის ამაღლებანი ერთიმეორისაგან გამოყოფენ ვრცელ ქვაბულებს: დას-ით — ლაბრადორის, ჩრდ. ამერიკის, გვიანის, ბრაზილიის, არგენტინის და სხვ., აღმ-ით — დას. ევროპის, ჩრდ. აფრიკის, გვინეის, ანგოლის, კაპის, აგულიასის, ხოლო სამხრ-ით აფრიკა-ანტარქტ. ქვაბულს. ქვაბულების სიღრმე 3000 *მ*-იდან 7200—7300 *მ*-მდეა. ა. ო. მაქს. სიღრმეები დაკავშირებულია ღრმა წყალქვეშა ღარტაფებთან, რ-ებიც გარს ერტყმის დიდი ანტილისა და სამხრ. სანდვიჩის კ-ების ჯგუფის მთათა სისტემებს (პუერტო-რიკოს ღარტაფი — 8385 *მ*, სამხრ. სანდვიჩის ღარტაფი — 8428 *მ*). დიდი და პატარა ანტილის კ-ების რკალი ა. ო-ის ღია ნაწილიდან გამოყოფს მექსიკის, იუკატანის (კაიმანის ღარტაფთან ერთად), კოლუმბიის და ვენესუელის ქვაბულებს, ხოლო გიბრალტარის სრუტის ზღურბლი — ხმელთაშუა ზღვის ქვაბულს. ქვაბულების ფსკერი ბორცვიანი ან თითქმის მთლიანად ბრტყელი აბისური ვაკეებია, მათზე ზოგან წყალქვეშა მთებია აღმართული. მთათა მწვერვალები წყალზე აქა-იქ ამოშვერილია ვულკ. კუნძულების სახით (ბერმუდის, აზორის, კანარის, მწვანე კონცხის, წმ. ელენესი, ტრისტან-და-კუნიასი და სხვ.). ყველაზე დიდი წყალქვეშა მთებია ალტაირი, ანტი-ალტაირი, მილნი, კელვინი, სან-პაბლო, რეხობოსი, რონკევეი, იაკუტატი, ატლანტისი, პლატო, კრუიზერი, გრეიტ-მეტეორი, ჟოზეფინი, ამპერი, დეივისი, კოლუმბია, დისკოვერი, შმიტოტი, მეტეორი, ალფრედ მერსი და სხვ.

კონტინენტების წყალქვეშა ნაპირებზე, რ-ებიც ა. ო-ის ქვაბულებს ერტყმის გარს, კონტინენტური მეჩეჩების დამრეცი ვაკეები და ციცაბო კონტინენტური კალთებია. უკანასკნელნი წყალქვეშა კანიონებითაა დანაწევრებული. კონტინენტური მეჩეჩების სიგანე რამდენიმე ათეული *კმ*-იდან (არგენტინის და ჩრდ. ამერიკის ნაპირებთან) რამდენიმე ასეულ *კმ*-მდეა (ჩრდილოეთისა და ბალტიის ზღვები და სხვ.). კონტინენტური შელფის კიდეებზე სიღრმე 100—500 *მ*-მდეა.

ა. ო-ის ფსკერის ფართ. დაახლ. 80% ღრმა წყლის ნალექებს უკავია. ფსკერის ნალექები წარმოშობით რამდენიმე ტიპად იყოფა: ტერიგენული ნალექები (ხრეშიან-კენჭიანი, ქვიშნარი და ლამიანი მასალა) განლაგებულია კონტინენტების წყალქვეშა კიდეზე. ბიოგენური ნალექები წარმოქმნილია კარბონატული და კაჟიანი ქანებით. პოლიგენური ნალექები, რ-ებიც შერეული წარმოშობისაა, წარმოდგენილია წითელი თიხებით. ვულკ. ნალექები ვულკ. ფერფლის ნარევით გავრცელებულია ვულკ. კუნძულების რ-ნებში. შუა ატლანტის ქედის ხეობებთან (რიფტებთან) დაკავშირებულია რიფტოგენული ნალექები. ქემოგენური ნალექები გლაუკონიტიანი ქვიშების, ფოსფორიანი და რკინიან-მანგანუმიანი კონკრეციების სახითაა განვითარებული. ძირითადი ქანების გამოსავლები სხვადასხვა ასაკის დანალექი და მეტამორფული წარმონაქმნების სახით გვხვდება. ცნობილია ბაზალტები, გაბრო, დუნიტი, პერიდოტიტი და სხვა ფუძე და ულტრაფუძე ქანები. აღნიშნულია აგრეთვე სერპენტინიტი.

ჰ ა ვ ა. ა. ო-ის დიდ მანძილზე მერიდიანული გავრცელება განსაზღვრავს მისი ზედაპირის ჰავის მრავალფეროვნებას. ოკეანე ყველა კლიმ. სარტყელშია მოქცეული, ეკვატორულიდან სუბარქტიკულამდე ჩრდ-ით და ანტარქტიკულამდე სამხრ-ით. ამასთანავე მისი დიდი ნაწილი, დაახლ. ჩ. გ. 40° და ს. გ. 40° შორის, ეკვატორულ, ტროპ. და სუბტროპ. კლიმ. სარტყლებშია მოქცეული. ა. ო-ის ზედაპირზე ვითარდება ატმოსფეროს მოქმედების ოთხი ძირითადი ცენტრი: ისლანდიის და ანტარქტ. მინიმუმები, ჩრდ. ატლანტური და სამხრ. ატლანტური მაქსიმუმები, რ-ებიც ეკვატორის გასწვრივ ატმოსფეროს დაბალი წნევის ზონით არის გაყოფილი. ამ ცენტრებისა და კონტინენტებზე განვითარებული წნევის არეების ურთიერთმოქმედება განაპირობებს ზომიერ განედებში დას. მძლავრი ქარების, ხოლო ჩრდ. და სამხრ. ნახევარსფეროების ტროპ. და სუბტროპ. სარტყლებში ჩრდ.-აღმ. და სამხრ.-აღმ. ქარების (პასატების) ბატონობას. ყველაზე დიდი სიმძლავრის

**ატლანტის ოკეანე**

სიგრძე დაახლ. 15000 კმ.

სიგანე (ეკვატორული ნაწილი) დაახლ. 2830 კმ.

ფართობი ზღვებიანად დაახლ. 91.140,8 ათ. $კმ^2$

საშ. სიღრმე 3332 მ.

მაქსიმალური სიღრმე: პუერტო-რიკოს ღარტაფი — 8385 მ. სამხრ. სანდვიჩის ღარტაფი — 8428 მ.

წყლის მასის საშ. მოცულობა 337541 ათ. $კმ^3$

მნიშვნელოვანი კუნძულები:

დიდი ბრიტანეთისა
ირლანდიისა
ნიუფაუნდლენდისა
დიდი და მცირე ანტილისა
კანარისა
მწვანე კონცხისა
ფოლკლენდისა
აზორისა
წმ. ელენესი
ტრისტან-და-კუნიასი

ქარები იცის ზომიერ განედებში, განსაკუთრებით ა. ო-ის სამხრ. ნაწილში; მძლავრი ქარები ქრის აგრეთვე ბისკაის ყურეში. ჩრდ. ტროპ. განედებისათვის ივნისიდან ოქტ.-ნოემბრამდე დამახასიათებელია ტროპ., ე. წ. ვესტინდური ქარიშხალი, რ-იც აღმ-იდან დას-ით ქრის ოკეანეზე. ყველაზე დიდ სიმძლავრეს იგი კარიბის ზღვასა და მექსიკის ყურეში აღწევს. ა. ო-ის ჰაერის ტემპ-რა ზამთარში, თებერვალში (ოკეანის სამხრ. ნაწილში კი — აგვისტოში) ცვალებადობს 25°C-იდან ეკვატორზე 0°C-მდე, ჩ. გ. 60°-ზე და —8°C-იდან —10°C-მდე, ს. გ. 60°-ზე, უკიდურეს ჩრდ.-დას-ში და სამხრ-ში ტემპ-რა —25°C-მდე და უფრო დაბლა ეცემა. ზაფხულში, აგვისტოში (ა. ო-ის სამხრ. ნაწილში—თებერვალში) ტემპ-რა ეკვატორზე 26—28°C, ჩ. გ. 60°-ზე 8—12°C, ხოლო ს. გ. 60°-ზე 0—2°C არის. უედელის ზღვის სამხრ-ით ტემპ-რა — 4°, —6°C. ა. ო-ის იმ ნაწილში, რ-იც ს. გ. 40°-ის ჩრდ-ით მდებარეობს, შესამჩნევი სხვაობაა ოკ-ის დას. და აღმ. ნაწილთა ჰაერის ტემპ-რებს შორის, რაც თბილი და ცივი დინებებითაა გამოწვეული. ჩ. გ. 30°-ის ჩრდ-ით ჰაერის ტემპ-რა დას-ით დაახლ. 10°-ით უფრო დაბალია, ვიდრე აღმ-ით, ხოლო ჩ. გ. 30° და ს. გ. 40° შორის დას-ით 5°-ით უფრო მაღალია, ვიდრე აღმ-ით. საშ. წლ. ღრუბლიანობა ატმოსფეროს დაბალი წნევის არეებში ჩრდ. ზომიერ, სამხრ. მაღალ და ეკვატორულ განედებში 60—80%-ს შეადგენს, მაღალი წნევის არეებში სუბტროპიკებში 30—40%-მდე კლებულობს. ნალექების წლ. რაოდ. ეკვატორზე 2000 *მმ*-ზე მეტია, ზომიერ განედებში 1000—1500 *მმ*-მდეა, სუბტროპ. განედებში და ანტარქტიკაში კლებულობს 250—500 *მმ*-მდე, აფრ. უდაბნოების მიმდებარე რ-ნებში — 100 *მმ*-მდე, ოკ-ის სამხრ. ნაწილში კი 100 *მმ*-ზე ნაკლებია. ნისლიანობა დამახასიათებელია თბილ და ცივ დინებათა შეხების რ-ნებისათვის (დიდი ნიუფაუნდლენდის მარჩხობის, ლაპლატის ყურეში შესასვლელის ახლოს და სხვ.) და სამხრ. ზომიერი განედებისათვის, სადაც თბილი ჰაერის მასები ოკეანის გაცივებულ ზედაპირზე გადადის. მწვანე კონცხის კ-ების რ-ნში იცის მტვრის ნისლი, რასაც საჰარის უდაბნოდან ჩრდ.-აღმ. პასატის მიერ მტვრის გადატანა იწვევს,

ჰ ი დ რ ო ლ ო გ ი უ რ ი   რ ე ჟ ი მ ი. ოკეანეზე ქარების მეტ-ნაკლებად მუდმივი ხასიათი განაპირობებს დინებების არსებობას, რაც, თავის მხრით, იწვევს წყლის ტემპ-რის, მარილიანობის, ცოცხალი ორგანიზმების, წყალში გახსნილი ჟანგბადის და სხვ. კანონზომიერ განაწილებას ოკეანის მთელ ფართობზე.

ტროპ. განედებში პასატები იწვევენ ე. წ. ჩრდ. და სამხრ. პასატურ დინებებს, რ-ებიც დასაბამს აძლევენ მთელ რიგ სხვა დინებებს (მაგ., სამხრ. პასატურის გაგრძელებაა გვიანის დინება, ჩრდ. პასატურის — ფლორიდის დინება და გოლფსტრიმი. გოლფსტრიმის დინება, რ-ის ძირითადი ნაკადი მიმართულია მექსიკის უბიდან ჩრდ-კენ, ხოლო შემდეგ ჩრდ.-აღმ-კენ, ქმნის მრავალ განტოტებას. ესენია კანარის ცივი დინება, გვიანის თბილი დინება, ჩრდ. ატლანტური თბილი დინება და სხვ. ჩრდ. ყინულოვანი ოკ-იდან ა. ო-ში შემოედინება ცივი და მტკნარი წყლის ორი მძლავრი ნაკადი (აღმ. გრენლანდიისა და ლაბრადორის დინებები). სამხრ. პასატური (ანუ სამხრ. ეკვატორული) დინებაც იტოტება და ქმნის მრავალ ნაკადს, მ. შ. ძირითადია კარიბის ზღვისაკენ მიმართული ჩრდ. ტოტი და სამხრ-კენ — ბრაზილიის დინება. სამხრ. ანტარქტ. არეებიდან ზომიერი განედებისაკენ მიემართება დინებები: ფოლკლენდის, სამხრ. განედური (ანუ დას. ქარების დინება) და ამ უკანასკნელის განტოტება — ბენგელის დინება. წყლის ტემპ-რა ა. ო-ის ზედაპირზე ზაფხულში, აგვ-ში (სამხრ. ნახევარსფეროში — თებ-ში) ეკვატორთან 26°C, ჩ. გ. 60°-ზე 10°C, ს. გ. 60°-ზე კი 1°C; ყველაზე ცივ თვეში, თებ-ში (სამხრ. ნახევარსფეროში — აგვ-ში) ეკვატორზე წყლის ტემპ-რა 27—28°C, ჩ. გ. 60°-ზე 6°C, ს. გ. 60°-ზე 1°C. თბილი და ცივი დინებების ზეგავლენით ტემპ-რების დიდი სხვაობაა განედური ზონის ფარგლებში. მარილიანობა ტროპ. და სუბტროპ. განედებში 37,25‰, ეკვატორზე ეცემა 35,0‰-მდე, სამხრ. ზომიერ განედებში 34‰-მდე, ანტარქტ. რ-ნებში 33,6—33,8‰, ჩრდ. ზომიერ განედებში დას-ით 32‰, ხოლო აღმ-ით 35,5‰. წყლის სიმკვრივე, რ-იც ეკვატორთან 1023 კგ/მ$^3$ უდრის, თანდათანობით 1027 კგ/მ$^3$-მდე იზრდება მაღალი განედებისაკენ. იცვლება ტემპ-რა, მარილიანობისა და ჟანგბადის შემცველობა ოკეანის სიღრმის მიხედვითაც: სიღრმეში ტემპ-რა და მარილიანობა, როგორც წესი, კლებულობს, მცირდება ჟანგბადის რაოდენობაც. სხვადასხვა განედებზე სხვადასხვანაირია ოკეანის წყლის ტემპ-რის, მარილიანობის და ჟანგბადის შემცირების ხარისხი.

მოქცევები ძირითადად ნახევარდღეღამურია, ღია ოკეანეში მცირე სიმაღლისაა (არ აღემატება 1 *მ*), მაშინ, როდესაც ზოგიერთ ხმელეთისპირა ზოლში კოლოსალურ სიმაღლეებს აღწევს (ფანდის ყურეში — 18 *მ*, ბრისტოლის ყურეში — 12 *მ*, პატაგონიის სანაპიროსთან — 14 *მ* და ა. შ.). ქარისმიერი ტალღები შტორმის დროს 15—16 *მ* აღწევს.

მ ც ე ნ ა რ ე უ ლ ო ბ ა  მეტად მრავალფეროვანია. ჩრდ. ატლანტიკის ორივე სანაპიროსთან 100 *მ* სიღრმემდე იზრდება მურა წყალმცენარეები — ფუკუსები და ასკოფილუმები, უფრო ღრმად — ლამინარიები და ალარიები. მათ ცვლის ძოწეული წყალმცენარეები. ტროპ. ზონაში გაბატონებულია მწვანე წყალმცენარეები — კაულერპა, ვალონია და სხვ. გვხვდება აგრეთვე წაბლა და ძოწეული წყალმცენარეების რამდენიმე სახეობა. ოკეანის სამხრ. ნაწილში იზრდება გიგანტური მაკროცისტისი, ლესონია, ჭარბობს ძოწეული წყალმცენარეები. ფიტოპლანქტონი თავმოყრილია ზედაპირიდან 50 *მ*-მდე ფენაში (ტროპიკებში 80 *მ*-მდე), ითვლიან 240-მდე სახეობას. ძირითადია დიატომეებისა და პერიდინიების სახეობები.

ც ხ ო ვ ე ლ თ ა   ს ა მ ყ ა რ ო. ცხოველური ორგანიზმები ა. ო-ის წყლის ყველა ფენაში ბინადრობს. ცივსა და ზომიერ სარტყლებში ფაუნის ათასობით სახეობაა, ხოლო ტროპიკულში — ათიათასობით. ცივსა და ზომიერ სარტყლებში ძუძუმწოვრებიდან ბინადრობენ ვეშაპები და ფეხფარფლიანები; თევზებიდან — ქაშაყები, ვირთევზასებრნი, ქორჭილასებრნი, კამბალასებრნი; ზოოპლანქტონში ჭარბადაა ნიჩაბფეხა კიბოსნაირები და ზოგჯერ ფართოფეხა მოლუსკები. დიდი მსგავსებაა ორივე ნახევარსფეროს ზომიერი განედების ფაუნას შორის. ასამდე სახეობის ცხოველები ბიპოლარულს განეკუთვნება, ე. ი. ცხოვრობს მხოლოდ ცივ და ზომიერ სარტყლებში. ესენია: სელაპები, ზღვის კატები, ვეშაპები, ჭიჭყინები, სარდინი, სარდალაპალუხი, ბევრი უხერხემლო, მათ შორის მიდიები. ა. ო-ის ტროპ. სარტყლისათვის დამახასიათებელია კაშალოტები, ზღვის კუ, კიბოსნაირნი, ზვიგენები, მფრინავი თევზები, მარჯნის პოლიპები, მედუზები, რადიოლარიები და სხვ. თავისებურია სარგასის ზღვის ფაუნა. აქ ცხოვრობენ როგორც თავისუფლად მცურავი ცხოველები (დორადები, მფრინავი თევზები, კიბორჩხალები და სხვ.), ასევე წყალმცენარეებზე მიმაგრებულნი (აქტინიები, ციკლოსტომატები).

ა. ო-ის ღრმა წყლებში ბინადრობენ ზღვის ღრუბლები, მარჯნები, კიბოსნაირები, თევზები და სხვ.

ა. ო-ის კ ვ ლ ე ვ ი ს  ი ს ტ ო რ ი ა 3 პერიოდად იყოფა: I. უძველესი დროიდან 1749-მდე; II. 1749—1872 წწ. და III. 1872-იდან დღემდე. I პერიოდში შეისწავლეს დედამიწის ამ ნაწილში ხმელეთისა და ოკეანის წყლების განაწილება, დადგინდა ა. ო-ის სახმელეთო საზღვრები და მისი კავშირი სხვ. ოკეანეებთან. ამ პერიოდში ჩატარდა ბ. დიაშის (1487), კოლუმბის (1492—1503), ვასკო და გამას (1498), მაგელანის (1520) მოგზაურობები. XVIII ს. დასაწყისისათვის დამთავრდა ა. ო-ის დიდი ნაწილის შესწავლა; ხოლო მისი სამხრ. საზღვარი — ანტარქტიდის კონტინენტი—1819—21 აღმოაჩინეს.

II პერიოდში დაიწყო წყლის ფიზ. თვისებების, სიღრმეთა და სხვადასხვა სიღრმეზე ტემპ-რათა სისტემ. შესწავლა. განსაკუთრებით აღსანიშნავია ი. კრუზენშტერნის დაკვირვებები 1803—06 დედამიწის გარშემო ჩატარებული პირველი რუს. ექსპედიციის დროს. ე. ლენცმა პირველად გამოიყენა ბათომეტრი და ჩაატარა დაკვირვება ოკეანეში წყლის ხვედრით წონაზე. ამ პერიოდში დაგროვილი მასალების საფუძველზე შედგა გოლფსტრიმის რუკა, ა. ო-ის ჩრდ. ნაწილის სიღრმეთა რუკა, აგრეთვე ოკეანის დინებათა და ქარების რუკები.

III პერიოდში სპეც. აღჭურვილ საექსპედიციო გემებზე იწყება ა. ო-ის კომპლექსური (ფიზ., ქიმ., ბიოლ.) კვლევა. ა. ო-ის შესწავლაში დიდი როლი ითამაშა საერთაშ. გეოფიზ. წლის განმავლობაში გაერთიანებულმა ოკეანოგრაფიულმა კვლევამ, რ-შიც აქტიურად მონაწილეობდნენ საბჭ. ექსპედიციები. შეიქმნა (1960-იდან) საერთაშ. ოკეანოგრაფიული კომისია, რ-მაც 1963—64 ჩაატარა დიდი ექსპედიცია ა. ო-ის ეკვატორული და ტროპ. ზონის შესასწავლად. მასში მონაწილეობდა სსრკ, აშშ, ბრაზილია და სხვ. ქვეყნები. ა. ო-ის შესწავლა დღესაც გრძელდება.

ე კ ო ნ ო მ ი უ რ-გ ე ო გ რ ა ფ ი უ ლ ი  მ ი მ ო ხ ი ლ ვ ა. ა. ო-ისა და მიმდებარე ზღვების (ბალტიის, ჩრდილოეთის, ხმელთაშუა, კარიბის და სხვ.) სანაპიროებზე ევროპასა და ჩრდ. ამერიკაში მდებარეობს მსხვილი, ეკონომიურად განვითარებული სოციალ. და კაპიტალ. სახელმწიფოები, აგრეთვე რიგი სახელმწიფოები ლათ. ამერიკასა და აფრიკაში. სამრეწვ. წარმოების მაღალმა დონემ, ნედლეული რესურსების სიმდიდრემ, ატლანტის აუზის ქვეყნების საგარეო ვაჭრობის ფართო ოპერაციებმა, გემთმშენებლობის, საავიაციო მრეწველობისა და სხვა დარგების განვითარებამ განაპირობა ა. ო-ის განსაკუთრებული მნიშვნელობა მსოფლიო ეკონომიკაში.

ოკეანისა და მისი ზღვების სანაპირო ქვეყნებში თავმოყრილია მსოფლიო მოსახლ. დაახლ. 2/5 და მზადდება მსოფლიო სამრეწვ. პროდუქციის 4/5-ზე მეტი. ა. ო-ის საზღვ. გზებზე მოდის მსოფლიო საზღვ. ტვირთბრუნვის დაახლ. 2/3. განსაკუთრებით დიდ მასშტაბს მიაღწია ქვანახშირის (აშშ-იდან, ინგლისიდან), მარცვლეულის, მატყლის, ხორცის (ავსტრალიიდან, არგენტინიდან, კანადიდან, სამხრ. აფრიკიდან), გვარჯილის (ჩილიდან), ტროპ. მეურნ. პროდუქტების (აფრიკიდან, ლათ. ამერიკიდან) გადაზიდვამ.

თ ე ვ ზ ჭ ე რ ა  და  ს ა ზ ღ ვ ა ო  რ ე წ ვ ა. ა. ო-ის წყლებზე მოდის

**ატლანტის ოკეანე**

ჰაერის ტემპერატურა:

ზამთარში (თებერვალი, სამხრ. ნახევარსფეროში — აგვისტო) 25°C-იდან (ეკვატორზე) 0°C-მდე (ჩ. გ. 60°-ზე) და — 8°C-იდან — 10°C-მდე (ს. გ. 60°-ზე);

ზაფხულში (აგვისტო, სამხრ. ნახევარსფეროში — თებერვალი) ეკვატორზე 26—28°C, ჩ. გ. 60°-ზე 8—12°C, ს.გ. 60°-ზე 0—2°C.

წყლის ტემპერატურა ზედაპირზე:

ზაფხულში (აგვისტო, სამხრ. ნახევარსფეროში — თებერვალი) ეკვატორზე 26°C, ჩ. გ. 60°-ზე 10°C, ს. გ. 60°-ზე 1°C.

ზამთარში (თებერვალი, სამხრ. ნახევარსფეროში — აგვისტო) ეკვატორზე 27—28°C, ჩ. გ. 60°-ზე 6°C, ს. გ. 60°-ზე 1°C.

მარილიანობა:

ტროპიკულ და სუბტროპიკულ განედებში 37,25‰. ეკვატორზე 35,0‰.

სამხრ. ზომიერ განედებში 34‰.

ანტარქტიკულ რ-ნებში 33,6—33,8‰.

ჩრდ. ზომიერ განედებში 32‰ (დას-ით) და 35,5‰ (აღმ-ით).

მსოფლიო თევზჭერის 2/5. იგი მეორე ადგილზეა (წყნარი ოკ. შემდეგ) ყოველწლიურად დაჭერილი თევზისა და უხერხემლოთა საერთო რაოდენობით. უმთავრესად იჭერენ ქაშაყს, ვირთევზას, პიკშას, სარდინებს. ძირითადი თევზსაჭერი ადგილებია დოგერ-ბანკი, ნიუფაუნდლენდის, ისლანდიის სანაპიროები და სხვ. მიმდინარეობს აგრეთვე ხამანწკების, ასთაკვების, კიბორჩხლებისა და სხვ., ხოლო ანტარქტიდის მიმდებარე ნაწილში — ვეშაპების რეწვა.

ისტორიულ-პოლიტიკური ნარკვევი. XV–XVI სს. გეოგრ. აღმოჩენების შემდეგ ა. ო-ის აფრ. და ამერ. სანაპიროებზე წარმოიშვა პირველი კოლონიები: პირველმა კოლონ. სახელმწიფოებმა — ესპანეთმა და პორტუგალიამ გაბატონებული მდგომარეობა დაიკავეს ა. ო-ზე. აქედან მოყოლებული ა. ო. სახელმწიფოთა ურთიერთობისა და მსოფლიო ვაჭრობის მნიშვნელოვანი რ-ნი გახდა., კაპიტალის თავდაპირველი დაგროვების ეპოქაში ევროპიდან ა. ო-ის გავლით დას-კენ, ამერ. სანაპიროებისაკენ, იგზავნებოდა კონკისტადორთა ხომალდები, რ-ებიც ოქრო-ვერცხლით დატვირთული ბრუნდებოდა. სამხრ-კენ, აფრიკის შემოვლით, სამხრ. აზიის ქვეყნებში სანელებლებისათვის მიემგზავრებოდა ვაჭართა გემები. დას. აფრ. ნაპირებიდან გემებით მიჰყავდათ მონები ვესტინდოეთის პლანტაციებში სამუშაოდ. XVI ს. ბოლოს ა. ო-ზე გაბატონებისათვის ერთმანეთს ეცილებოდნენ ჰოლანდია და ინგლისი. XVII ს. ბოლოს ინგლისმა შეძლო შეევიწროებინა ჯერ ჰოლანდია, ხოლო XVIII ს-ში ზღვაზე თავისი მეორე მოწინააღმდეგე — საფრანგეთი. XIX ს-ში ა. ო-თვის ბრძოლაში ებმება აშშ. XX ს. დასაწყისში აშშ ა. ო-ის დას. ნაწილში გაბატონდა. ამ დროისათვის ა. ო-ის აღმ. ნაწილში ყველაზე მყარი პოზიციები დაიკავეს ინგლისმა და საფრანგეთმა, რ-ებმაც მსოფლიო კოლონ. დაყოფისა და ხელახალი განაწილების შედეგად ხელში ჩაიგდეს ვრცელი ტერიტ. აფრ. სანაპიროზე. დიდმა ბრიტანეთმა და საფრანგეთმა, აგრეთვე ჰოლანდიამ კოლონ. სისტემის რღვევის პირობებში შეძლეს შეენარჩუნებინათ ცალკეული სამფლობელოები (ძირითადად კუნძულები) ა. ო-ის დას. ნაწილში.


ატლასის მთები.

მკვეთრად გაიზარდა ა. ო-ის პოლიტ. და სტრატეგიული მნიშვნელობა იმპერიალიზმის ეპოქაში. I და II მსოფლიო ომების დროს ა. ო. სამხ. მოქმედებათა მნიშვნელოვან ასპარეზს წარმოადგენდა. მისი სტრატეგიული მნიშვნელობა პირველ რიგში განისაზღვრებოდა სამხ. ტვირთის (განსაკუთრებით ინგლისისათვის) გადაზიდვითა და ჯარების (ძირითადად აშშ-იდან) გადაყვანით, აგრეთვე ა. ო-ის სანაპირო სახელმწიფოთა თავდაცვის აუცილებლობით. I და II მსოფლიო ომებში ა. ო-ის საზღვ. კომუნიკაციებზე გერმ. წყალქვეშა ნავებისა და სხვა სამხედრო ხომალდების აქტიურმა მოქმედებამ გამოიწვია ფართო მასშტაბის საპასუხო ღონისძიებები (წყალქვეშა ნავებისაგან თავდაცვის ორგანიზაცია, აქტ. ბრძოლა წყალქვეშა ნავებისა და კრეისერების წინააღმდეგ და სხვ.).

ა. ო. მნიშვნელოვან როლს თამაშობს *ნატოს* სამხ. გეგმებში. II მსოფლიო ომის დროს აშშ-მა დაისაკუთრა ან თავის კონტროლს დაუქვემდებარა ა. ო-ის დაახლ. 70 მლნ *კმ*$^2$ აკვატორია და შექმნა მის აუზში სამხ.-საზღვ. და საავიაციო, შემდეგ კი სარაკეტო-ბირთვული ბაზების ფართო ქსელი. აშშ-ის გამგებლობაშია (საიჯარო უფლებით 1940-იდან 99 წლით) ბაზები ბერმუდის, ბაჰამისა და ანტილის კ-ებზე; გუანტანამოს ბაზა კ. კუბაზე, ესპანეთთან და პორტუგალიასთან შეთანხმებით II მსოფლიო ომის შემდეგ ა. ო-ის აღმ. ნაწილში, აზორისა და კანარის კ-ებზე, ფერნანდო-პოს კ-ზე და რიო-მუნის სანაპიროზე შექმნილია ამერიკის სამხ. ბაზები. რაკეტებით შეიარაღებული ატომური წყალქვეშა ნავების მომსახურებისათვის აშენებულია სპეც. ბაზები ჰოლი-ლოხში (შოტლანდია, დიდი ბრიტანეთი) და როტაში (ესპანეთი). ჩრდ. ატლანტიკაში განლაგებულია სტრატეგიული ავიაციის ბაზები: გუს-ბეი (ლაბრადორის ნ-კ.), კეფლავიკის (ისლანდია). გრენლანდიის, შოტლ., ნორვ. სანაპიროებსა და ჩრდ. ატლანტიკის კ-ებზე შექმნილია რადიოლოკაციური სადგურები თვითმფრინავებისა და რაკეტების აღმოსაჩენად. ა. ო-ის ცენტრ. ნაწილის აკვატორიას აშშ იყენებს სტრატეგიული საკონტინენტთშორისო რაკეტებისა და კოსმ. ხომალდების გამოსაცდელად.

*ლიტ*.: Океанографическая энциклопедия, Л., 1974; Физико-географический атлас мира, М., 1964; Харитонов Д. Г., Гидрометеорологическая характеристика северной части Атлантического океана, М.—Л., 1948; Хейзен Б., Тарп М., Юинг М., Дно Атлантического океана, пер. с англ., ч. 1, М., 1962; Schott G., Geographie des Atlantischen Ozeans, 3. Aufl., Hamb., 1942.

რუკა — იხ. ჩანართი, გვ. 592-593.

**ატლანტისპირა დაბლობი**, დაბლობი აშშ-ში, ატლანტის ოკ. სანაპიროს გასწვრივ, კ. ლონგ-აილენდიდან ფლორიდის ნ.-კ. ჩათვლით. სიგრძე დაახლ. 1300 *კმ*, სიგანე 30–350 *კმ*. ზედაპირი სწორია (სიმაღლე 100 *მ*-მდე), სანაპიროსთან დაჭაობებული. აგებულია დანალექი ქანებით. არის ფოსფორიტების საბადო. აშშ-ის ერთ-ერთი მსხვილი სას.-სამ. რ-ნი. მთავარი ქალაქებია: ნიუ-იორკი, ფილადელფია, ბალტიმორი, ვაშინგტონი.

**ატლანტოლოგია**, *ატლანტიდის* (ატლანტისის) პრობლემათა შემსწავლელი მეცნიერება. აქვს სამი ძირითადი ასპექტი: გეოლ.-გეოგრ. (არსებობდა თუ არა წარსულში ხმელეთი ატლანტის ოკეანეში); ისტ.-ეთნიკური (ატლანტიდაში ადამიანის არსებობის შესაძლებლობა და მისი როლი კაცობრიობის განვითარებასა და განსახლებაში); საკუთრივ ა-ის ისტორია (ორი ათეული წლის მანძილზე არსებული ატლანტიდის პრობლემის სხვადასხვა საკითხი და მათი კრიტ. განხილვა).

ა-ში შექმნილია მრავალრიცხოვანი სამეცნ. ლიტ-რა. გამოდის ატლანტოლოგიის ოთხი პერიოდული გამოცემა: „Atlantis" (1923-იდან საფრანგეთში), „Atlantis Research Centre" (1948-იდან ინგლისში), „Atlantis" (1963-იდან იტალიაში), „Atlantida" (1957-იდან აზორის კ-ებზე). მეცნ. ა-თან ერთად არსებობს ფანტასტ. და ოკულტური ხასიათის მრავალი მოსაზრება და ამ სახის ვრცელი ლიტ-რა.

*ლიტ*.: ზაიდლერი ლ., ატლანტისი, თბ., 1972; Жиров Н. Ф., Атлантида. Основные проблемы атлантологии, М., 1964.

**ატლანტურ-ბალტიკური რასა**, *ევროპეოიდული რასის* ერთ-ერთი ჩრდ. შტო. დამახასიათებელია კანის, თვალებისა და თმის ღია ფერი, გრძელი ცხვირი, *მეზოკეფალია*, ძლიერ განვითარებული თმიანი საფარველი და სხვ. გავრცელებულია დიდ ბრიტანეთში, სკანდ. ქვეყნებში, ლატვიასა და ესტონეთში.

**ატლასი**, 1. რუკების სისტემ. კრებული, რ-საც თან ერთვის განმარტებითი ტექსტი, გამოდის წიგნივით აკინძული ან ერთად თავმოყრილ ცალ-ცალკე ფურცლებად (იხ. *გეოგრაფიული ატლასი*). 2. სპეც. ალბომების სახელწოდება. მაგ, ანატ. ა., მანქანათმშენებლო ნახაზთა ა. და სხვ.

**ატლასი** (ბერძნ. Atlas), მთიანი ქვეყანა აფრიკის ჩრდ.-დას. ნაწილში, მაროკოს, ალჟირისა და ტუნისის ტერიტორიებზე. გადაჭიმულია ხმელთაშუა ზღვის გასწვრივ დაახლ. 2000 *კმ*-ზე. მაქს. სიმაღლეს მაროკოში აღწევს (მთა ტუბკალი, 4165 *მ*), ტუნისის ფარგლებში კი დაბალ მთებსა და გორაკ-ბორცვებს წარმოადგენს. ალჟირში და ნაწილობრივ აღმ. მაროკოს ტერიტორიაზე ჩრდ-ით აღმართულია თელ-ატლასის, ხოლო სამხრ-ით — საჰარის ატლასის მთაგრეხილები. მაროკოში ა-ის მთების ჩრდ. ნაწილს ერ-რიფის ატლასი ეწოდება, მის სამხრ-ით აღმართულია შუა, მაღალი ატლასისა და ანტიატლასის მთაგრეხილები. ატლანტის ოკეანისკენ საფეხურებად ეშვება მაროკოს მესეტა (1000—800 *მ*) და ოკეანისპირა ვიწრო დაბლობში გადადის.

ა-ის მთების წარმოშობა ალპ. დანაოჭებასთანაა დაკავშირებული. მის აგებულებაში მესამეულის დანალექ ქანებთან ერთად მონაწილეობენ მეზოზოური და პალეოზოური ასაკის ქანებიც. სამხრ. ნაწილში ა-ის მთები აფრ. ბაქნიდან სამხრ. ატლასის რღვევის ხაზითაა გამოყოფილი. მეორე რღვევის ხაზი ხმელთაშუა ზღვის სანაპიროს მიჰყვება. მასთან დაკავშირებულია ახალგაზრდა ვულკანიზმი და მიწისძვრები. წიაღისეულიდან მოიპოვება რკინის მადანი და პოლიმეტალები.

ა-ის ჩრდ. ნაწილში სუბტროპ. ხმელთაშუა ზღვის ჰავაა, სამხრ-ში ნახევარუდაბნოს ტიპისა. ნალექები ძირითადად შემოდგომასა და ზამთარში მოდის (1000 *მმ*-მდე). მაქს. ნალექები (1800 *მმ*) აღნიშნულია თელ-ატლასის ქედის ჩრდ. და დას. ფერდობებსა და მაღალი ატლასის ქედზე ზ. დ. 2000—2500 *მ*-ზე მაღლა. ა-ის მთათა უმეტეს ნაწილზე წელიწადში 400—600 *მმ* ნალექი მოდის, სამხრ. რ-ნებში — 300 *მმ*-მდე. იანვ. საშ. ტემპ-რა მთათა ქვედა სარტყელის სანაპირო რ-ნებში 10—12°C, შიგა რ-ნებში 4—6°C; 1500 *მ*-ზე მაღლა 4—5 თვე დევს თოვლი. ზაფხული მშრალია და ცხელი. ივლ. საშ. ტემპ-რა დაახლ. 25°C. აბსოლ. მაქს. ტემპ-რა შიგა რ-ნებში 40°C, სამხრ. 49°C. მდინარეთა უმრავლესობა წვიმის წყლით საზრდოობს. ზაფხულში თითქმის ყველა შრება, შედარებით წყალუხვია უმ-ერ-რბია, სებუ (ატლანტის ოკ. აუზი), შელიფი, მულუია (ხმელთაშუა ზღვის აუზი).

ა-ის მთების ჩრდ. და დას. ნაწილში ყავისფერ ნიადაგებზე ზ. დ. 800 *მ*-მდე გავრცელებულია ხეშეშფოთლიან ტყეთა კორომები, კორპის მუხის ტყეები და მაკვისის ტიპის ბუჩქნარები. მშრალ შიგა რ-ნებში რუხ-ყავისფერ ღორღიან ნიადაგზე ნახევარუდაბნოს მეჩხერი მარცვლოვანი მცენარეულობაა. ერ-რიფის და თელ-ატლასის ქედებზე 1200 *მ*-მდე ქვამუხისა და კორპის მუხის მარადმწვანე ტყეებია, 1700 *მ*-მდე — შერეული ტყეები, მარადმწვანე მცენარეებთან ერთად აქ ფართოფოთლიანები და წიწვიანებიც ხარობს. 2200 *მ*-მდე მთის ყავისფერ გამოტუტულ და ტყის ყომრალ ნიადაგზე წიწვიანი (ატლასის კედარი) ტყეებია.

ცხოველთა სამყარო გაღარიბებულია. შემორჩენილია მაიმუნები. თითქმის ყველგანაა ტურა, სამხრ-ით ბინადრობს აფთარი, ზოგიერთი ჩლიქოსანი. ბევრია გადამფრენი ფრინველი. მრავალფეროვანია ქვეწარმავალთა სამყარო.

სახნავი მიწები თავმოყრილია მდინარეთა ხეობებში. მოჰყავთ მარცვლეული, ციტრუსები, ყურძენი, ბოსტნეული. მისდევენ მომთაბარე და ნახევრად მომთაბარე მეცხოველეობას (წვრილფეხა რქ. საქონელი).

**ატლასი** (არაბ. სიტყვასიტყვით — გლუვი), ატლასის ხლართით ნაქსოვი აბრეშუმის ან ნახევრად აბრეშუმის სადა, პრი-

ალა'ზედაპირიანი მჭიდრო ქსოვილი. იყენებენ ტანსაცმლისა და ფეხსაცმლის შესაკერად, ავეჯზე გადასაკრავად, მოსაფარდაგებლად და სხვ.

**„ატლასი“,** ამერიკული რაკეტა-მატარებლის სერიის სახელწოდება. იყენებენ როგორც პირველ ორ საფეხურს საპლანეტათშორისო ბალისტიკურ რაკეტა „ატლასში“. „ა-ის“ სასტარტო მასაა 125—135 *ტ*, საერთო სიგრძე კი — 31—36 *მ*-მდე. პირველ საფეხურს აქვს 3 თხევადსაწვავიანი რაკეტული ძრავა, რ-თა საერთო წევის ძალაა 163 *ტძ*. საწვავად ხმარობენ თხევად ჟანგბადსა და ნავთს. „ა-ს“ იყენებენ აგრეთვე სხვადასხვა სისტემის მატარებელ რაკეტებში, მაგ., „ატლას-აჯენაში“ (სადაც მესამე საფეხურად გამოყენებულია „აჯენა-D“), „ატლას-ცენტავრში“ (მესამე საფეხურად გამოყენებულია „ცენტავრი“). „ა-ის“ დახმარებით დაბალ ორბიტებზე გაყვანილი დედამიწის ხელოვნური თანამგზავრების მარგი ტვირთის წონა სხვადასხვა ვარიანტებისათვის იცვლება 2,2 *ტძ*-იდან 4,5 *ტძ*-მდე. „ა.“ გამოიყენეს „მიდასის“, „სამოსის“, საპლანეტათშორისო ავტომ. სადგურების: „რეინჯერის“, „მარინერის“ და სხვ. გასაშვებად.

**ატმის ფოთლის სიხუჭუჭე,** სოკოვანი დაავადება, რ-საც იწვევს სოკო Taphrina deformans· აზიანებს ატმის ფოთოლს, ყლორტს, იშვიათად ნაყოფს. ფოთოლი მთლიანად ან ნაწილობრივ ხუჭუჭდება, ყვითლდება ან წითლდება. ფოთოლს ქვედა მხრიდან უჩნდება თეთრი ფიფქი (სოკოს ნაყოფიანობა). ყლორტების ძლიერი დაავადების დროს მრავალწლიანი ტოტები და ხშირად მთელი ხეც ხმება. დაავადების ხელშემწყობი პირობაა დაბალი ტემპ-რა და ხშირი ნალექი. ბრძოლის ღონისძიებანი: ბორდოს სითხის შესხურება (0,2%-იანი ხსნარი კვირტის დაბერვამდე, 0,5%-იანი—ფოთლების გაშლის შემდეგ), ჩამოცვენილი ფოთლებისა და დაავადებული შეჭრილი ტოტების დაწვა.

**ატმოსფერიკები,** ელექტრომაგნიტური იმპულსები ატმოსფეროში. წარმოიქმნება უმთავრესად ელჭექის დროს. ვრცელდება დიდ მანძილზე, მოქმედებს რადიომიმღებ მოწყობილობაზე და იწვევს რადიოკავშირის შეფერხებებს.

**ატმოსფერო** დედამიწისა (ბერძნ. atmos — ორთქლი და *სფერო*), ჰაერის გარსი, რ-იც ირგვლივ აკრავს დედამიწას და მასთან ერთად ბრუნავს. ფიქრობენ, რომ ა. მეორეული წარმოშობისაა და ჩვენი პლანეტის ფორმირების შემდეგ დედამიწის ქერქიდან (ლითოსფეროდან) გამოყოფილი აირებისაგან შეიქმნა. დედამიწის გეოლ. ისტორიის მანძილზე ა-მ მნიშვნელოვანი ევოლუცია განიცადა. მის ჩამოყალიბებაზე გავლენას ახდენდნენ შემდეგი ფაქტორები: კოსმ. სივრცეში ატმ. აირების დისიპაცია (გასხლტომა), ვულკ. მოქმედების შედეგად ლითოსფეროდან აირების გამოყოფა, მზის ულტრაისფერი გამოსხივების გავლენით მოლეკულების დისოციაცია, ქიმ. რეაქციები ა-ს კომპონენტებსა და ლითოსფეროს შემადგენელ ქანებს შორის, პლანეტათშორისი ნივთიერებების (მაგ., მეტეორული ნივთიერებების) აკრეცია (მიტაცება). ა-ს განვითარება მჭიდროდ იყო დაკავშირებული გეოლ., გეოქიმ. და ბიოლ. პროცესებთან. თავის მხრით ატმ. აირებიც მნიშვნელოვან გავლენას ახდენდნენ ლითოსფეროს ევოლუციაზე. ამის გარდა, ა. დედამიწას იცავს მეტეორიტების დამანგრეველი მოქმედებისაგან, მათი უდიდესი ნაწილი ა-ს მკვრივ ფენებში გავლისას იწვის. ა. აკავებს აგრეთვე მზის ულტრაიისფერი გამოსხივების დიდ ნაწილს და უზრუნველყოფს სიცოცხლის არსებობას დედამიწაზე.

ა. ვერტ. მიმართულებით მკაფიოდ გამოხატული ფენებისაგან შედგება. ქვედა ფენას, რ-ის სისქე პოლარულ განედებში დაახლ. 8—10 *კმ*-ია, ხოლო ეკვატორთან — 16—18 *კმ*, უწოდებენ ტროპოსფეროს. ამ ფენაში მიმდინარეობს ამინდის ცვლილებები, წარმოიშობა ჰაერის აღმავალი და დამავალი დინებები, ხდება ღრუბლების ფორმირება, ეცემა ჰაერის ტემპ-რა სიმაღლის მატებასთან ერთად (საშუალოდ 6°-ით 1 *კმ*-ზე). დედამიწის ზედაპირთან მიმდებარე თხელ ფენას ა-ს მიწისპირა ფენა ჰქვია. ტროპოსფერო მის ზემოთ მდებარე ფენისაგან გამოყოფილია გარდამავალი ფენით, რ-საც ტროპოპაუზა ეწოდება. ამ ფენაში ტემპ-რა = = 190—200 K. აქედან დაახლ. 55 *კმ* სიმაღლემდე ვრცელდება სტრატოსფერო, რ-იც თითქმის ყოველთვის უღრუბლო და შედარებით წყნარია. 50 კმ-იდან 80 *კმ*-მდე ფენას ეწოდება მეზოსფერო, ხოლო 80 *კმ* ზემოთ—თერმოსფერო, რ-შიც ტემპ-რა ძლიერ იზრდება სიმაღლის მიხედვით და დაახლ. 1000 *კმ* სიმაღლეზე 1000 K*-ზე მეტია. მას იონოსფეროსაც უწოდებენ, ვინაიდან იგი იონიზირებულია. კიდევ უფრო ზემოთ ეგზოსფეროა, რ-იც თანდათან პლანეტათშორის სივრცეში გადადის.

დედამიწის ა. ძირითადად აზოტისა და ჟანგბადისაგან შედგება (ცხრ.), იუპიტერისა და სატურნის ა-ები კი უმთავრესად წყალბადსა და ჰელიუმს შეიცავენ. ასევე განსხვავდება დედამიწის ა. ნახშირორჟანგით მდიდარი მარსისა და ვენერას ა-ებისაგან.

ა-ს მასა $5{,}15 \cdot 10^{15}$ *ტ* აღწევს. ამ მასის დაახლ. 9·10 16 *კმ*-მდე სიმაღლის ფენაზე მოდის, 100 *კმ* ზევით კი — მხოლოდ ერთი მემილიონედია. მშრალ ჰაერში დედამიწის ზედაპირის ახლო ფენაში აირების შემცველობა თითქმის მუდმივია. ა. სხვადასხვა რაოდენობით ყოველთვის შეიცავს წყლის ორთქლს; ტროპ. ზონაში მისი რაოდენობა მეტია, პოლარულში კი, განსაკუთრებით ზამთარში, — ნაკლები. ატმ. მოვლენებში წყლის ორთქლის როლი მეტად დიდია: მისი შეკუმშვა იწვევს ღრუბლებისა და ნალექების წარმოქმნას, ხოლო მის გარდაქმნას თან სდევს სითბოს დიდი რაოდენობით შთანთქმა ან გამოყოფა. სტრატოსტატებისა და ავტომ. ხელსაწყოების დახმარებით მიღებული ჰაერის ნიმუშები ადასტურებს ჰაერის საკმაოდ ერთგვაროვან შედგენილობას 20—30 *კმ* სიმაღლემდე. მაგ., 18 *კმ*-ზე ჟანგბადის შემცველობა 20,95%-ია, ხოლო 28—29 *კმ*-ზე — 20,39%. მიუხედავად იმისა, რომ ა. ნახშირორჟანგს მცირე რაოდენობით შეიცავს, მას დიდი მნიშვნელობა აქვს: იგი ძლიერ შთანთქავს და გამოასხივებს გრძელტალღიან რადიაციას, გარდა ამისა, ნახშირორჟანგი აუცილებელია მცენარეთა არსებობისათვის. ა-ში ნახშირორჟანგის შემცველობა წლიდან წლამდე იცვლება. მაგ., 1900—35 იგი 0,0292%-იდან 0,0322%-მდე გაიზარდა. ეს დაკავშირებული უნდა იყოს ამ პერიოდში საწვავ მასალად ნახშირის გამოყენების გაძლიერებასთან. უკანასკნელ ათწლეულში ნახშირორჟანგის შემცველობა დიდად გაიზარდა ინდუსტრიის ინტენს. განვითარების კვალობაზე. პოლარული მხარის ჰაერში ნახშირორჟანგი მცირე რაოდენობითაა, მაგ., ანტარქტიკაში ის მხოლოდ 0,0205% აღწევს.

ა-ში დიდ როლს ასრულებს ატმ. ოზონი, რ-იც შთანთქავს მზის რადიაციის ულტრაიისფერი სხივების მნიშვნელოვან ნაწილს. უმთავრესად ამის გამო ხდება მეზოსფეროს ჰაერის გათბობა.

ა-ში მუდმივადაა აეროზოლები — კოსმ. წარმოშობის ან დედამიწიდან ატაცებული მყარი ნაწილაკები. ა-ს ქვედა ფენაში მტვრის კონცენტრაცია სხვადასხვა ადგილისათვის სხვადასხვაა.

ა-ში ჰაერის წნევა სიმაღლის მატებასთან ერთად ეცემა, ეცემა ჰაერის სიმკვრივეც. ჰაერის მცირე სიმკვრივისა და მასთან დაკავშირებული ჟანგბადის უკმარისობის გამო ადამიანი 5,2 *კმ* სიმაღლის ზევით დიდხანს ვერ ძლებს.

ა-ს ქვედა, ნოტიო და მკვრივი ფენები ძლიერად შთანთქავს მზისა და დედამიწის გამოსხივებებს და ამიტომ აქ სტრატოსფეროზე მეტად თბილა. ა-ს მიწისპირა ფენაში ტემპ-რის განაწილება განსაზღვრავს დედამიწის კლიმ. მნიშვნელოვან თვისებებს. აქ საშ. წლ. ტემპ-რა იცვლება 25—30°C-იდან (ტროპ. ზონაში) —32°C-მდე (გრენლანდიაში). პოლარულ ქვეყნებში სტრატოსფეროს საშ. ტემპ-რა მერყეობს —55°-იდან—65° C-მდე, ხოლო ეკვატორულ ზონაში —75°-იდან —85°C-მდე.

ა-ს შეისწავლის მეცნ. სპეც. დარგი— *მეტეოროლოგია*. ა-ში მიმდინარე ფიზ. პროცესების გამოკვლევები ხდება სპეც. ხელსაწყოებით (იხ. *მეტეოროლოგიური ხელსაწყოები, აეროლოგიური ხელსაწყოები*). ამჟამად ა-ს მაღალ ფენებს აკვირდებიან დედამიწის ხელოვნური მეტეოროლ. თანამგზავრების და რაკეტების საშუალებით, მათ მონაცემებს იღებს სსრკ ჰიდრომეტეოროლ. ცენტრი (ქ. მოსკოვი), აქედან კი — ყველა მოკავშირე რესპ. ჰიდრომეტეოროლ. სამსახური. ამის საფუძველზე უმჯობესდება ა-ში მიმდინარე პროცესების შესწავლა და ამინდის პროგნოზის ხარისხი.

*ლიტ*.: Хвостиков И. А., Высокие слои атмосферы, Л., 1964; Хргиан А. Х., Физика атмосферы, 2 изд., М., 1958. *ს. გუნია.*

ილუსტრაცია — იხ. ჩანართი გვ. 544.



«ატლასი».

**ატმოსფერო,** წნევის ერთეული. განასხვავებენ ნორმალურ ანუ ფიზიკურ ა-ს და ტექნიკურ ა-ს. ფიზ. ა. (აღინიშნება *ატმ* ან atm)—0°C ტემპ-რაზე, 760 *მმ* სიმაღლის ვერცხლისწყლის სვეტით გაწონასწორებული წნევა ვერცხლისწყლის 13595,1 *კგ/მ*$^3$ სიმკვრივისა და თავისუფალი ვარდნის 9,80665 *მ/წმ*$^2$ ნორმალური აჩქარების დროს. ტექ. ა. (აღინიშნება *ატ* ან at) — წნევა, რ-საც განიცდის 1 *სმ*$^2$ ფართობის მქონე ჰორიზ. ზედაპირი 1 *კგძ* დატვირთვის თანაბრად

მშრალი ატმ. ჰაერის ქიმიური შედგენილობა დედამიწის ზედაპირთან

| აირები | მოცულობითი კონცენტრაცია (%) | მოლეკულური მასა |
|---|---|---|
| აზოტი · · · · · | 78,084 | 28,0134 |
| ჟანგბადი · · · · | 20,9476 | 31,9988 |
| არგონი · · · · · | 0,934 | 39,948 |
| ნახშირორჟანგი · | 0,0314 | 44,00995 |
| ნეონი · · · · · · | 0,001818 | 20,179 |
| ჰელიუმი · · · · | 0,000524 | 4,0026 |
| მეთანი · · · · · | 0,0002 | 16,04303 |
| კრიპტონი · · · · | 0,000114 | 83,80 |
| წყალბადი · · · · | 0,00005 | 2,01594 |
| აზოტქვეჟანგი · · | 0,00005 | 44,0128 |
| ქსენონი · · · · · | 0,0000087 | 131,30 |
| გოგირდის ორჟანგი | 0-იდან 0,0001-მდე | 64,0628 |
| ოზონი · · · · · · | 0-იდან 0,000007-მდე ზაფხულში; 0-იდან 0,000002-მდე ზამთარში | 47,9982 |
| აზოტის ორჟანგი · | 0-იდან 0,000002-მდე | 46,0055 |
| ამიაკი · · · · · · | ნიშნები | 17,03061 |
| ნახშირჟანგი · · · | ნიშნები | 28,01055 |
| იოდი · · · · · · · | ნიშნები | 253,8088 |
| | | მშრალი ჰაერის საშ. მოლეკულური მასა 28,9644 |

განაწილებისას. *ერთეულთა საერთაშორისო სისტემაში* წნევის ერთეულად მიღებულია *ნ/მ*$^2$ (*ნიუტონი მ*$^2$-ზე). 1 *ატმ* = 1,0332 *ატ*=101325 *ნ/მ*$^2$, 1 *ატ*=0,967841 *ატმ* = 980665 *ნ/მ*$^2$.

**ატმოსფერო ერთგვაროვანი,** პირობითი ატმოსფერო, რ-შიც ჰაერის სიმკვრივე არ იცვლება სიმაღლის ზრდასთან ერთად, ხოლო წნევა წრფივად მცირდება. დედამიწის ზედაპირთან 0°C ტემპ-რის დროს ა. ე-ის სიმაღლე დაახლ. 8000 *მ* უნდა იყოს. ა. ე-ის ტემპ-რა ყოველ 100 *მ*-ზე აწევისას 3,42°-ით მცირდება. ა. ე-ის ცნებას იყენებენ თეორ. მეტეოროლოგიაში.

**ატმოსფეროს ზოგადი ცირკულაცია,** ატმოსფეროში ჰაერის დინებათა სისტემა. მოიცავს კონტინენტთა და ოკეანეთა შესაბამის სივრცეს. ა. ზ. ც. დამოკიდებულია წლის განმავლობაში ატმოსფეროში ტემპ-რის ზოგად განაწილებასა და მის ცვლილებებზე. ჰაერი მიედინება წნევის მკვეთრი დაცემის მიმართულებით. მასზე მოქმედებს წნევის გრადიენტის ძალა და აგრეთვე დედამიწის ბრუნვით განპირობებული გადამხრელი ანუ კორიოლისის ძალა, რაც ჩრდ.ნახევარსფეროში მოძრავი ჰაერის მარჯვნივ, ხოლო სამხრ. ნახევარსფეროში — მარცხნივ გადახრას იწვევს. ამ ორი ძალის თანაფარდობისას ჰაერის მოძრაობა მდგრადია. ეს წესი ირღვევა დედამიწის ზედაპირის მახლობლად, სადაც ჰაერის მოძრაობაზე ხახუნის ძალაც მოქმედებს.

სიმაღლის ზრდასთან ერთად ატმოსფეროში ეცემა ჰაერის წნევა, ამასთან თბილ ჰაერში უფრო ნელა, ვიდრე ცივში. ამიტომ ტროპოსფეროში, ქვედა რამდენიმე *კმ*-ის გარდა, ატმ. წნევა ეკვატორთან უფრო მაღალია, ვიდრე პოლუსთან, რის გამოც ჰაერის დინება აქ ძირითადად დას-იდან აღმ-კენაა მიმართული. ჰაერის საერთო გადატანა სტრატოსფეროს ქვედა ფენებში დას-იდანაც ხდება. სტრატოსფეროში ეკვატორის გასწვრივ ზაფხულობით ჰაერი უფრო ცივია, ვიდრე პოლუსზე, რის გამოც დაახლოებით 20—25 *კმ* სიმაღლიდან წნევის მერიდიანული გრადიენტი პოლუსიდან ეკვატორისკენაა მიმართული და ჰაერის გადატანა აღმ-იდან დას-კენ ხდება. ტროპოსფეროს ქვედა ფენებში ა. ზ. ც-ზე დიდ გავლენას ახდენს ხმელეთისა და ზღვის არათანაბარი გათბობა. ზაფხულობით კონტინენტები უფრო მეტად თბება, ვიდრე ოკეანეები, ამიტომ ქვედა ფენებში კონტინენტებზე წარმოიქმნება დაბალი წნევის არეები, ე. ი. ციკლონები, ოკეანეებზე კი — მაღალი წნევის არეები, ანტიციკლონები. ამის გამო ზაფხულობით ქარები ოკეანიდან კონტინენტისაკენ ქრის, ზამთრობით კი — პირიქით. ამ სეზონური ხასიათის ქარებს მუსონები ეწოდება. წნევის ასეთი სეზონური განაწილება კონტინენტებსა და ოკეანეებზე ა. ზ. ც-ის რთულ სურათს იძლევა. *კ. პაპინაშვილი.*

**ატმოსფეროს თერმოდინამიკა,** იხ. სტ, *მეტეოროლოგია.*

**ატმოსფეროს მოქმედების ცენტრები,** მაღალი ან დაბალი წნევის არეები *ატმოსფეროში.* ასევე უწოდებენ სინოპტიკურ რუკაზე გამოსახულ ცენტრ. ციკლონებსა და სტაციონარულ ანტიციკლონებს. ტერმინი შემოიღო XIX ს. 80-იან წწ-ში ფრანგმა მეცნიერმა ტეისერან დე-ბორმა, რ-იც გულისხმობდა, რომ ა. მ. ც-ში წარმოქმნილი პროცესები განსაზღვრავს მეზობელი რ-ნების ამინდს. მრავალწლიურ საშუალოთა რუკაზე გამოსახული მაღალი ან დაბალი წნევის არეს ეწოდება ატმ. მოქმედების კლიმ. ცენტრი. ასეთი არე ამა თუ იმ რ-ნში ციკლონების ან ანტიციკლონების სტატისტ. სიჭარბის შედეგია. ატმ. მოქმედების კლიმ. ცენტრის განლაგება განსაზღვრავს ატმოსფეროს ზოგადი ცირკულაციის მრავალწლიურ საშ. სახეობას იმავე რ-ნებში. ცნობილია პერმანენტული და სეზონური ა. მ. ც. ატმოსფეროს მოქმედების სინოპტიკური ცენტრი ეწოდება მაღალ, შედარებით ნაკლებად მოძრავ ციკლონებს ან ასეთსავე სტაციონარულ მაღალ ანტიციკლონებს, რ-ებიც აღინიშნება სინოპტიკურ რუკაზე. ასეთი ა. მ. ც., კლიმ. ა. მ. ც-გან განსხვავებით, წარმოადგენს ინდივიდ. წარმონაქმნს, ატმოსფეროს ზოგადი ცირკულაციის სახეობას დროის მოცემულ მომენტში და ამასთან ციკლონებისა და ანტიციკლონების გადანაცვლებათა თავისებურებას. ატმ. მოქმედების ცნობილი ცენტრებია აზორის, კანადის (ზამთრის), ჰონოლულუს (ზამთრის) ანტიციკლონები; ისლანდიის, ალეუტის, აზიის (ზაფხულის) დეპრესიები და სხვ. *კ. პაპინაშვილი.*

**ატმოსფეროს რადიოაქტივობა,** რადიოაქტიურ ნივთიერებათა არსებობა ატმოსფეროში. ა. რ-ის ძირითადი წყაროა რადონის იზოტოპები, რ-ებიც დედამიწის ქერქში ურანის, თორიუმისა და აქტინიუმის რადიოაქტიური დაშლის შედეგად წარმოიქმნება და გადადის ატმოსფეროში ნიადაგის ჰაერთან ერთად (საშუალოდ შეიცავს $10^{-10}$ *კიური/ლ* რადონს). ჰაერის მოძრაობის შედეგად ატმოსფეროში შემოსული რადიოაქტიური ნივთიერება იფანტება როგორც ჰორიზონტალურად, ისე ვერტიკალურად. რადონის იზოტოპებიდან ყველაზე მაღლა ვრცელდება რადიუმის ემანაცია $^{222}Rn$ (ნახევრად დაშლის პერიოდი $T_{1/2}$ = 3,825 *დღ-ღ*), ხოლო თორიუმის ($^{220}Rn$ $T_{1/2}$ = 54,5 *წმ*) და აქტინიუმის ემანაციები ($^{219}Rn$ $T_{1/2}$ = 3,92 *წმ*) მხოლოდ დედამიწის ზედაპირთან ახლოს გვხვდება. რადიოაქტიური იზოტოპები ატმოსფეროში წარმოიქმნება კოსმ. გამოსხივების შედეგადაც ნახშირბადის ($^{14}C$), წყალბადისა ($^{3}H$) და ბერილიუმის ($^{7}Be$) იზოტოპების სახით. ა. რ. მნიშვნელოვნად მატულობს ატმოსფეროში ატომური ბომბების აფეთქების შედეგად და სწრაფად იცვლება დროსა და სივრცეში. ა. რ. ხმელეთზე უფრო მეტია ($1,2 \cdot 10^{-13}$ *კიური/ლ*), ვიდრე ოკეანეზე ($1 \cdot 10^{-15}$ *კიური/ლ*). *შ. გავაშელი.*

**ატმოსფეროს სტრატიფიკაცია,** უპირატესად ტემპ-რის განაწილება ატმოსფეროში სიმაღლის მიხედვით. ა. ს. სხვადასხვა სახისაა. ჩვეულებრივ, სიმაღლის მომატებასთან ერთად, ტემპ-რა ეცემა, თუმცა ზოგჯერ გვხვდება ჰაერის ისეთი ფენაც (ინვერსიის ფენა), რ-შიც სიმაღლესთან ერთად ტემპ-რა იზრდება. ატმოსფეროს მდგრადობა დამოკიდებულია მისი სტრატიფიკაციისა და ტემპ-რის ვერტ. გრადიენტზე (ერთეულ სიმაღლეზე ტემპ-რის ცვლილება). ვერტ. მოძრაობა (აღმავალი და დამავალი) ატმოსფეროში სხვადასხვა მიზეზით წარმოიქმნება. მათი შემდგომი განვითარება დამოკიდებულია ატმოსფეროს სტრატიფიკაციასა და ტემპ-რის ვერტ. გრადიენტზე. თუ ერთხელ წარმოქმნილი ვერტ. მოძრაობა თანდათანობით ვითარდება და ერთი დონიდან მეორეში გადადის, მაშინ სტრატიფიკაციას არამდგრადს უწოდებენ, ხოლო თუ წარმოქმნილი მოძრაობა ნელდება და ქრება, მაშინ ა. ს. მდგრადია. ა. ს. შეიძლება განურჩეველიც იყოს. ამ შემთხვევაში ჰაერის ნაწილაკი ატმოსფეროს ყოველ დონეზე შეიძლება გაწონასწორდეს. ამრიგად, თუ ატმოსფეროში ტემპ-რის ვერტ. გრადიენტი $\gamma$ მეტია ადიაბატურზე $\gamma_a$, ე. ი. $\gamma > \gamma_s$, მაშინ ატმოსფეროში მოცემული ფენის ყველა ნაწილაკი არამდგრად თერმოდინამ. წონასწორობაშია. თუ $\gamma < \gamma_a$, მაშინ ფენა პირიქით, მდგრად თერმოდინ. წონასწორობაში იქნება, ხოლო თუ $\gamma = \gamma_a$ — განურჩეველ თერმოდინ. წონასწორობაში.

*ლიტ.*: Х р г и а н А. Х., Физика атмосферы, 2 изд., М., 1958. *ს. გუნია.*

**ატმოსფერო სტანდარტული** ს ა ე რ თ ა შ ო რ ი ს ო, პირობითი ატმოსფერო, რ-შიც სიმაღლესთან ერთად წნევის განაწილება ტემპ-რის ვერტ. ცვალებადობის გარკვეული დაშვებისას ბარომეტრული ფორმულიდან გამოჰყავთ. ა. ს-თვის მიღებულია შემდეგი პირობები: წნევა ზღვის საშ. დონეზე, როცა t=15°C, 1013 *მბ*-ია (101,3 *კნ/მ*$^2$ ან 760 *მმ ვწყ. სვ.*); სიმაღლის ზრდასთან ერთად ტემპ-რა ვერტიკალურად ყოველ 1 *კმ*-ზე 6,5°-ით მცირდება (ვერტ. გრადიენტი) 11 *კმ* სიმაღლემდე (სტრატოსფეროს პირობითი დასაწყისი), სადაც ტემპ-რა —56,5° C-მდე იკლებს და თითქმის აღარ იცვლება.

**ატმოსფეროს ფიზიკა,** გეოფიზიკის დარგი. შეისწავლის ატმოსფერულ მოვლენებსა და პროცესებს, იკვლევს მათს ფიზ. მხარეს და განვითარების წარმმართველ კანონებს. ატმოსფეროს ფიზ. მდგომარეობა მუდამ ცვალებადია შინაგანი პროცესებისა და ატმოსფეროს დედამიწის ზედაპირთან ურთიერთზემოქმედების გამო. იცვლება წნევა, ტემპ-რა, სიმკვრივე და ტენიანობა, დედამიწის მიმართ ჰაერის მოძრაობის მახასიათებლები. ატმოსფეროს მოძრაობისა და მასთან დაკავშირებული თერმოდინამ. პროცესების შესწავლით ვლინდება, ერთი მხრით, ატმოსფეროს მაღალ ფენათა თვისებები, რ-ებიც ნაკლებადაა დამოკიდებული დედამიწის ზედაპირის ადგილ. პირობებზე და, მეორე მხრით, ადამიანისა და კლიმ. ურთიერთობის ძირითადი კანონზომიერებანი. ა. ფ-ის კვლევათა შედეგები წარმოადგენს მოსაზღვრე მეცნიერებების — აეროლოგიის, სინოპტოლოგიის, მეტეოროლ. და კლიმატოლ. განვითარების საფუძველს. ა. ფ-მ გამოავლინა ატმოსფეროს ძირითადი შინაგანი კანონზომიერებანი, გააღრმავა შეხედულებები ღრუბლებისა და ღრუბელთა სისტემების განვითარების პროცესებზე, მიიღო დამაჯერებელი მონაცემები ატმოსფეროში კონდენსაციის ბირთვების განაწილებისა და კონდენსაციის პროცესში მცირე წვეთების გამსხვილების მექანიზმის შესახებ.

კვლევის ფიზ.-მათ. მეთოდის გამოყენება არა მარტო ატმ. მოვლენების შესწავლის, არამედ მათი წინასწარმეტყველების საშუალებასაც იძლევა. ამდენად, მეცნიერება ატმ. მოვლენათა შესახებ ბუნებისმეტყველების სულ უფრო ზუსტი დარგი ხდება. ა. ფ-ის განვითარებაში მნიშვნელოვანი ღვაწლი მიუძღვის რუს და საბჭ. მეცნიერებს. საბჭ. პერიოდში გაფართოვდა მეტეოროლ. სადგურთა ქსელი, გაიზარდა ობსერვატორიათა რიცხვი. შეიქმნა ა. ფ-ის დარგში მომუშავე სპეციალისტთა მრავალრიცხოვანი კადრი. განსაკუთრებით მნიშვნელოვანი ნაშრომები შექმნეს ა. ფრიდმანმა და ნ. კოჩინმა. თეორ. კვლევის საფუძველზე ი. კიბელმა პირველად მეტეოროლ. ისტორიაში გამოიმუშავა ამინდის ზოგიერთი ელემენტის წინასწარი გამოთვლის მეთოდი.

*ლიტ.*: Х р г и а н А. Х., Физика атмосферы, 2 изд., М., 1958.

*ს. გუნია, ვ. ლომინაძე.*

**ატმოსფეროს ცირკულაცია,** იხ. *ატმოსფეროს ზოგადი ცირკულაცია.*

**ატმოსფერული აკუსტიკა,** ატმოსფეროს ფიზ. დარგი. შეისწავლის ბგერის გავრცელებას რეალურ ატმოსფეროში, ბგერის შთანთქმასა და გაბნევას, დედამიწის ზედაპირის გავლენას ბგერის გავრცელებაზე, ატმ. ბგერათა წარმოქმნას. ა. ა-ის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი საკითხია ბგერის ანომალიური გავრცელება. შემჩნეულია, რომ ბგერის ტალღათა გავრცელების სიჩქარე დამოკიდებულია გარე-

მოს ტემპ-რაზე. *ატმოსფეროს სტრატიფიკაცია* იწვევს ბგერის გავრცელების მიმართულების შეცვლასა და გარკვეულ სიმაღლეზე მის სრულ შინაგან არეკვლას, რის შემდეგაც იგი ისევ დედამიწაზე ბრუნდება. ბგერის ტალღის დაცემის კუთხისა და ჰაერის მიწისპირულ ფენაში ბგერის სიჩქარის გაზომვით შეიძლება განისაზღვროს ატმოსფეროს ტემპ-რა სრული შინაგანი არეკვლის ზონაში (დაახლ. 30—60 *კმ* სიმაღლეზე ზედაპირიდან).

*კ. თავართქილაძე.*

**ატმოსფერული დაბრკოლებები** რ ა დ ი ო მ ი ღ ე ბ ი ს ა, რადიომიღების დაბრკოლებები, რ-ებიც დედამიწის ატმოსფეროში განუწყვეტლივ მიმდინარე ელექტრული პროცესებითაა გამოწვეული. ატმ. ელექტრობის ყოველი არარეგულარული ცვლილება (განმუხტვა და სხვ.) იწვევს ნებისმიერი სიგრძის ელექტრომაგნ. ტალღების გამოსხივებას, რ-თა მოქმედება ანტენაზე ვლინდება რადიომიმღების გამოსასვლელზე ხმაურისა და ტკაცანის, ხოლო კინესკოპის ეკრანზე შტრიხების ან ხაზების და სხვ. სახით. ანტენით მიღებული ა. დ-ის დონე დამოკიდებულია მანძილზე და რადიოტალღების გავრცელების პირობებზე. განსაკუთრებით ძლიერ ა. დ-ს ქმნის ელჭექი. ა. დ-ის შესამცირებლად იყენებენ მიმართულ ანტენებს და რადიომიმღების სპეც. სქემებს.

**ატმოსფერული ელექტრობა,** 1. ატმოსფეროს ფიზიკის დარგი; 2. ატმოსფეროში მიმდინარე ელექტრული მოვლენებისა და პროცესების ერთობლიობა. ა. ე-ის გამოკვლევის დროს შეისწავლიან ელექტრულ ველს, ჰაერის იონიზაციასა და ელექტროგამტარობას, ელექტრულ დენებსა და განმუხტვებს, ღრუბლებისა და ნალექების ელექტრულ მუხტებს, ატმოსფეროს რადიოაქტივობას და სხვ.

ატმოსფეროში ელექტრული ველი გაპირობებულია დედამიწის ზედაპირზე და ატმოსფეროში ელექტრული მუხტების არსებობით. კარგ ამინდში ველის დაძაბულობა მიმართულია ატმოსფეროდან დედამიწის ზედაპირისაკენ და მასთან ახლოს საშ. 130 *ვ/მ* უდრის. სიმაღლის ზრდასთან ერთად მცირდება და დაახლ. 10 *კმ* სიმაღლეზე ნულს უტოლდება. დღე-ღამის განმავლობაში ოკეანეებსა და პოლარულ უბნებზე შეიმჩნევა ველის დაძაბულობის სინქრონული ცვალებადობა, რ-იც მაქსიმუმს დაახლ. 19 *სთ*-ზე აღწევს, ხოლო მინიმუმს—3 *სთ*-ზე გრინვიჩის დროით. დედამიწის სხვა უბნებზე ადგილ. პირობების ზეგავლენით დღეღამური ვარიაცია ხასიათდება ორი მაქსიმუმით და ორი მინიმუმით. ველის დაძაბულობა დიდ ფარგლებში იცვლება ელჭექის, კოკისპირული წვიმისა და ქარბუქის დროს.

ჰაერის ელექტროგამტარობა განისაზღვრება მასში დადებითი და უარყოფითი იონების არსებობით. ჰაერის ძირითადი იონიზატორებია ნიადაგისა და ქანების რადიოაქტიური გამოსხივებანი, კოსმ. გამოსხივება, მზის ულტრაიისფერი და კორპუსკულური რადიაცია.

*ლიტ.*: Тверской П. Н., Атмосферное электричество, Л., 1949; Френкель Я., Теория явлений атмосферного электричества, Л.—М., 1949. *ე. დვალი.*

**ატმოსფერული ეფექტი** კ ო ს მ ო ს უ რ ი ს ხ ი ვ ე ბ ი ს ა, დედამიწის ატმოსფეროში კოსმ. სხივების გავლის შედეგად ე. წ. მეორეული ნაწილაკების — $\pi$ და $\mu$ მეზონების, ნეიტრონების და სხვ. (იხ. *ელემენტარული ნაწილაკი*) წარმოქმნა. მისი ინტენსიურობა დაკვირვების წერტილში დამოკიდებულია ატმოსფეროს პირობებზე. წნევა, ტემპ-რა და ატმ. მდგომარეობის დამახასიათებელი სხვა ფიზ. სიდიდეები მუდმივი არ არის, ამიტომაც ატმ. ეფექტის წვლილი კოსმ. სხივებში განუწყვეტლივ იცვლება. მეტეოროლ. პირობების ცვლილებებით გამოწვეულ კოსმ. სხივების ვარიაციებში განსაკუთრებით გამოყოფენ ტემპ-რულ და ბარომეტრულ ეფექტებს. ორივე ეს ეფექტი მნიშვნელოვანია კოსმ. სხივების ხისტი კომპონენტის ინტენსივობის ვარიაციებში, ხოლო ნეიტრონულ კომპონენტში ძირითადია ატმ. წნევის ცვლილებით გამოწვეული ვარიაციები. რაც მეტია წნევა, მით მეტია შთანთქმულ ნაწილაკთა რიცხვი და ნაკლებია მათი ინტენსივობა (კოსმ. სხივების ბარომეტრული ეფექტი). განასხვავებენ კოსმ. სხივების ხისტი კომპონენტის დადებითსა და უარყოფით ტემპ-რულ ეფექტებს, რ-თა წარმოშობის მიზეზები სხვადასხვაა. დადებითი ტემპ-რული ეფექტი იმაზეა დამოკიდებული, თუ რამდენად ბევრი (ან ნაკლები) $\pi$ მეზონი გარდაიქმნება $\mu$ მეზონად. ამით მეზონები ასცდებიან (ან არ ასცდებიან) ატმოსფეროში არსებული ატომგულებით შთანთქმას. უარყოფითს ტემპ-რულ ეფექტს ის გარემოება განსაზღვრავს, თუ რამდენი $\mu$ მეზონი შეწყვეტს (ან განაგრძობს) არსებობას ტემპ-რის ცვლილების გამო ატმოსფეროს გაფართოების (ან შეკუმშვის) დროს.

*ლ. შათაშვილი, მ. ალანია.*

**ატმოსფერული ექსტინქცია** (ლათ. exstinctio — ჩაქრობა < exstinguo — ვაქრობ), დედამიწის ატმოსფეროში სხივების განბნევითა და შთანთქმით გამოწვეული სინათლის შესუსტება. ციურ მნათობთა სხივებს განაბნევს უმთავრესად ჰაერის მოლეკულები და *აეროზოლები,* შთანთქავს წყლის ორთქლი, ოზონი და სხვ. ჰაერის მოლეკულების მიერ განბნევით გამოწვეული ინტენსივობის შესუსტება გამოსხივების ტალღის სიგრძის მეოთხე ხარისხის უკუპროპორციულია (იხ. *რელეის კანონი*), რის გამოც ატმოსფეროში მნათობთა გამოსხივების ულტრაიისფერი ნაწილი უფრო მეტად სუსტდება. შესუსტება დამოკიდებულია აგრეთვე ატმოსფეროში არსებული მტვროვანი ნაწილაკების სიდიდეზე და ატმოსფეროს სისქეზე. ამიტომ ერთი და იგივე მნათობი ჰორიზონტზე სამი ვარსკვლავიერი სიდიდით უფრო მკრთალი ჩანს, ვიდრე ზენიტში. ა. ე-ის რაოდენობრივი ეფექტის გათვალისწინება აუცილებელია მნათობთა ფოტომეტრიული და სპექტროფოტომეტრიული გამოკვლევების დროს, აგრეთვე ინფრაწითელ ტექნიკაში, ატმოსფეროს სითბური რეჟიმისა და დინამიკის ამოცანების გადაწყვეტისას.

**ატმოსფერული ნალექები,** ატმოსფეროდან დედამიწის ზედაპირზე თხევადი ან მყარი სახით მოსული წყალი. იზომება ფენის სისქით (*მმ* ან *სმ*-ში), რ-იც უდანაკარგოდ (გაჟონვა, აორთქლება) გროვდება დედამიწის ზედაპირზე დროის გარკვეულ შუალედში (საათი, დღე-ღამე, თვე, წელიწადი). ა. ნ. ძირითადად ღრუბლებიდან მოდის თხევადი (წვიმა, თქორი), მყარი (თოვლი, თოვლოვანი ხორხოშელა, თოვლოვანი მარცვლები, ყინულოვანი მარცვლები, ყინულოვანი წვიმა, სეტყვა) ან შერეული (თოვლ-ჭყაპი) სახით. ა. ნ-ის უმნიშვნელო ნაწილი წარმოიშობა დედამიწის ზედაპირზე ან მასზე არსებულ საგნებზე (ნამი, რთვილი, ლიპყინული, მარცვლოვანი ჭირხლი, კრისტ. ჭირხლი).

ატმ. ნალექები ყველაზე დიდი რაოდენობით მოდის ინდოეთში (ჩერაპუნჯში, საშ. წლ. რაოდენობა 12700 *მმ*), ყველაზე ნაკლები — ჩილეში, პერუში, საჰარაში და სხვ. უდაბნო მხარეებში. საქართველოში ყველაზე მეტი ა. ნ. მოდის შავი ზღვის სანაპიროზე, აჭარის ასსრ-ში, მთა მტირალაზე (3500 *მმ* და მეტი).

*შ. გავაშელი.*

**ატმოსფერული ოპტიკა,** ატმოსფეროს ფიზიკის დარგი. მჭიდროდაა დაკავშირებული *აქტინომეტრიასთან*. შეისწავლის სინათლის გაბნევას იდეალურ ატმოსფეროსა და დისპერსიულ გარემოში (ღრუბელი, ნისლი, აეროზოლი და სხვ.), გაბნეული სინათლის პოლარიზაციას, სინათლის სელექციურ შთანთქმას ატმოსფეროს კომპონენტთა მიერ, მზის სხივური ენერგიის შესუსტებას გარემოში გავრცელების დროს, დღისით უღრუბლო ცის თაღის განათებულობას, ატმოსფეროში სინათლის სხივის გარდატეხას (რეფრაქციას), აგრეთვე ისეთ ოპტ. მოვლენებს, როგორიცაა ცისარტყელა, მირაჟი, შარავანდედი და სხვ. ბოლო დროს ა. ო-ში და აქტინომეტრიაში დიდი ადგილი ეთმობა მზის, დედამიწის ზედაპირის ღრუბელთა გამოსხივების სპექტრული გაზომვის მეთოდებისა და მეტეოროლ. თანამგზავრთა საშუალებით გადმოცემული ინფორმაციის ინტერპრეტაციის თეორიის შემუშავებას.



ატმოსფეროს ზოგადი ცირკულაცია: 1. ტროპოსფეროს ზედა ფენებში; 2. ტროპოსფეროს ქვედა ფენებში.

**ატმოსფერული ტალღათსატარი,** ჰაერის ფენა, რ-იც რადიოტალღებს დედამიწის ზედაპირისაკენ გადახრის. უშუალოდ ეკვრის დედამიწის ზედაპირს ან ოდნავ სცილდება მას. სათანადო მეტეოროლ. პირობების დროს, როდესაც სიმაღლის მატებასთან ერთად ეცემა ტემპ-რა, ხოლო ჰაერის ტენიანობა ნორმალურ პირობებთან შედარებით მცირდება, ჰორიზონტიდან მცირე კუთხით გასული ტალღა გარკვეულ სიმაღლეზე სრულად აირეკლება და დედამიწის ზედაპირისაკენ გადაიხრება. ეს პროცესი შეიძლება მრავალჯერ განმეორდეს, რის შედეგადაც რადიოტალღები თითქმის შეუსუსტებლად ვრცელდება დედამიწის ზედაპირის გასწვრივ დიდ მანძილზე (ნახ.). ატმოსფეროში რადიოტალღების ასეთ გავრცელებას ტალღათსატარული ეწოდება. იგი რადიოტალღათსატარებში რადიოტალღათა გავრცელების მსგავსია. ა. ტ-ში შეიძლება გავრცელდეს დეციმეტრიანი, სანტიმეტრიანი ან უფრო მოკლე ტალღები.


ატმოსფერული ტალღათსატარი, რომელშიც რადიოტალღებს შეუძლიათ გავრცელება დიდ მანძილზე დედამიწის ზედაპირის გასწვრივ.

**ატმოსფერული ფრონტი,** გარდამავალი ზონა ან ე. წ. გამყოფი ზედაპირი სხვადასხვა ფიზ. თვისების მქონე ჰაერის ორ მასას შორის. ა. ფ. ორი სახისაა: ძირითადი და მეორეული. ძირითადი ფრონტები ტროპოსფერული ფრონტებია, რადგან მთლიანად მოიცავს ტროპოსფეროს და დიდი ჰორიზ. განფენადობითა და ვერტ. სიმძლავრით ხასიათდება. აქ წარმოიქმნება ციკლონები. მეორეულ ფრონტს, რ-ის ვერტ. სიმძლავრე 1—2 *კმ* არ აღემატება, დედამიწის ზედაპირულ ფრონტს უწოდებენ. მეორეული ფრონტის ხანგრძლივობა ხშირად ერთ დღე-ღამეს არ აღემატება. იმისდა მიხედვით, თუ როგორი თერმოდინ. ხასიათისაა ფრონტი, რა მიმართულებით ან რა სიჩქარით მოძრაობს,



ნახ. 1.

განასხვავებენ თბილსა და ცივ ფრონტებს. ფრონტს, რ-იც მოძრაობის დროს თბილი ჰაერის მიერ დაკავებულ სივრცეში იჭრება, ცივი ფრონტი ეწოდება (ნახ. 1 იხ. 673 გვ.), ცივი ჰაერის მიერ დაკავებულ სივრცეს — თბილი ფრონტი (ნახ. 2), ძირითადი ფრონტები შეიძლება ერთ ნაწილში ცივი იყოს, მეორეში — თბილი. მეორეული ფრონტები უმთავრესად ცივი ფრონტებია. ცივი და თბილი ფრონტების ნაწილთა შეერთებით წარმოიქმნება ე. წ. ოკლუზიის ფრონტი, რ-იც შეიძლება ასევე თბილიც იყოს და ცივიც. არის აგრეთვე არქტიკული, პოლარული და ტროპ. ა. ფ-ები; არქტიკული ფრონტი არქტიკულსა და პოლარულ ჰაერის მასებს შორის გამყოფი ზედაპირია, პოლარული ფრონტი — პოლარულ და ტროპ. ჰაერის მასებს შორის, ტროპ. ფრონტი კი — ტროპ. და ეკვატორულ ჰაერის მასებს შორის. ა. ფ. წარმოიქმნება, ძლიერდება, შემდეგ თანდათან სუსტდება და ქრება. ფრონტის წარმოქმნისა და გაძლიერების პროცესს ფრონტოგენეზისი ეწოდება, შესუსტებისა და გაქრობის პროცესს — ფრონტოლიზი. ცივი ფრონტის გავლა ხშირად ტემპ-რის მკვეთრ დაცემას, ნალექებსა და ძლიერ ქარებს იწვევს; განსაკუთრებით მაშინ, თუ არქტიკული წარმოშობისაა. თბილი ფრონტის გავლის დროს ტემპ-რა მატულობს. *ვ. ლომინაძე.*

ატოლის წარმოქმნა (ჩ. დარვინის მიხედვით).

ნახ. 2.

**ატმოსფერული წნევა,** ჰიდროსტატიკური წნევა, რ-საც ყოველი საგანი განიცდის ატმოსფეროსაგან. ა. წ. ყოველ წერტილში დამოკიდებულია ჰაერის სვეტის წონაზე, რ-ის სიმაღლე ატმოსფეროს საზღვრამდე ვრცელდება.

ა. წ-ს ზომავენ *ბარომეტრით,* გამოსახავენ მილიბარებით (*მბ*), ნიუტონებით $მ^2$-ზე ($ნ/მ^2$) ან ვერცხლისწყლის სვეტის სიმაღლით (*მმ ვწყ. სვ.*) სიმძიმის ძალის აჩქარების ნორმალური სიდიდისა (ზღვის დონეზე, 45° განედზე) და 0°C დროს. ა. წ. გარკვეული კანონით იკლებს სიმაღლესთან ერთად. 5 *კმ* სიმაღლეზე იგი ზღ. დონეზე არსებული წნევის დაახლ. ნახევარია. ჰორიზ. მიმართულებით ა. წ. ცვალებადია და არათანაბრად ნაწილდება.

ატმოსფეროს ნორმალურ წნევად მიღებულია 760 *მმ ვწყ. სვ.* = 1013,25 *მბ* = 101325 $ნ/მ^2$.

**ატმოსფერული ჰაერის გაჭუჭყიანება,** მსხვილდისპერსიული *აეროზოლების* და აირების (რ-ებიც ჰაერის ჩვეულ შემადგენლობაში არ შედიან) მოჭარბება ჰაერში. ჰაერის გამაჭუჭყიანებელი მინარევებია მტვრისა და კვამლის ნაწილაკები, მჟავათა წვეთები, საწარმოო აირების მოლეკულური კომპლექსები და სხვ. ა. ჰ. გ-ს არ იწვევენ კონდენსაციის პროდუქტები (წყლის წვეთები და ყინულის კრისტალები), თუმცა ნისლში ისინიც შეიძლება შეიცავდნენ გამაჭუჭყიანებელ მინარევებს. იხ. აგრეთვე *ჰაერი.*

**ატმოფილური ელემენტები** (ბერძნ. atmos — ორთქლი და ...*ფილია*), დედამიწის ატმოსფეროში კონცენტრირებული ქიმ. ელემენტები — წყალბადი, აზოტი, ინერტული აირები. ჟანგბადი, რ-იც ფართოდ არის გავრცელებული დედამიწაზე, *ლითოფილური ელემენტია*. იხ. აგრეთვე *გეოქიმიური კლასიფიკაცია ელემენტებისა.*

**ატო...,** ფიზიკური სიდიდის ერთეულის სახელწოდების თავსართი; იხმარება ამოსავალი ერთეულის — $10^{-18}$ ტოლი წილობითი ერთეულის წარმოსათქმელად. შემოკლებული აღნიშვნა: საერთაშ. — *a*, ქართ. — ა. მაგ., 1 *აგ* = $10^{-18}$ *გ*.

**ატოლი** (მალდივის ენაზე — ა ტ ო ლ უ), მარჯნის კუნძული, აქვს წრიული (მთლიანი ან წყვეტილი, ზოგჯერ უსწორმასწორო) მოყვანილობა, ა. ჩვეულებრივ პატარაა, მაგრამ ზოგჯერ მისი დიამეტრი 50 *კმ* და მეტსაც აღწევს. ვითარდება წყალქვეშა მაღლობების (ხშირად ვულკანების) თხემების ირგვლივ და შემდეგ ტექტონ. აზევების ან ოკეანის დონის დაწევის შედეგად. ჩ. დარვინის ჰიპოთეზით, ბარიერული რიფით გარშემორტყმული კუნძულის თანდათან ჩაძირვის დროს რიფის თხემზე მარჯნის ახალ-ახალი შრეები ჩნდება და წყლის ზედაპირზე ამოდის, ამგვარად ხდება თხემის „დაშენება". ა-ები გავრცელებულია ტროპ. სარტყლის ოკეანეებსა და ზღვებში, განსაკუთრებით წყნარი ოკ. ცენტრ. ნაწილში. ბევრი ა. დასახლებულია. ზოგჯერ ა-ის შუაგულში მოქცეული ლაგუნები სრუტეებით უკავშირდება ღია ზღვას და მოხერხებულია გემების მისადგომად.

**ატომბირთვი,** იხ. *ატომის ბირთვი.*

**ატომი** (ბერძნ. atomos — განუყოფელი), ქიმიური ელემენტის სტრუქტურულად უმცირესი ნაწილაკი, რ-იც ამ ელემენტის ქიმ. თვისებების მატარებელია. ყოველ ელემენტს შეესაბამება გარკვეული სახის ა., რ-იც აღინიშნება შესაბამისი სიმბოლოთი (მაგ., წყალბადისა H; რკინისა — Fe; ურანისა — U). ა. არსებობს როგორც თ ა ვ ი ს უ ფ ა ლ (აირში), ისე ბ მ უ ლ მდგომარეობაში. იმავე ელემენტის ან სხვა ელემენტის ა-თან შეერთებით ა. ქმნის უფრო რთული სტრუქტურის მიკრონაწილაკს — *მოლეკულას*. ქიმ. ნაერთთა ნაირსახეობა განპირობებულია ა-ების სხვადასხვაგვარი შეერთებით მოლეკულებად.

მაკროსკოპული სხეულებისა (აირადის, თხევადის და მყარისა) და ცალკეული მოლეკულების თვისებები დამოკიდებულია მათ შემადგენლობაში შემავალი ა-ების თვისებებზე. ა-ის ყველა თვისება განისაზღვრება მისი, როგორც ბირთვისა და ელექტრონებისაგან შედგენილი სისტემის, აგებულებით.

ნეიტრალური ა-ის გარსში ელექტრონების რიცხვი ბირთვში შემავალი პროტონების რიცხვის ტოლია. ა-ის ბირთვი შედგება *პროტონებისა* და *ნეიტრონებისაგან* ანუ ნუკლონებისაგან, რ-თა მასა დაახლ. 1800-ჯერ მეტია ელექტრონის მასაზე. ამიტომ ა-ის მასა ძირითადად უდრის ნეიტრონებისა და პროტონების მასათა ჯამს (თუ არ მივიღებთ მხედველობაში ე. წ. მ ა ს ი ს დ ე ფ ე ქ ტ ს, ე. ი. მასის შემცირებას ნეიტრონებისა და პროტონებისაგან მდგრადი სისტემის შექმნის დროს). ნუკლონები ბირთვში ერთმანეთთან ძლიერი *ბირთვული ძალებითაა* დაკავშირებული.

მოცემული ქიმ. ელემენტის ა-ის გვარობა ხასიათდება ბირთვში პროტონების რიცხვით, ე. წ. ატომური ნომრით $Z$ და *მასური რიცხვით* $A$ (ბირთვი შეიცავს $Z$ პროტონსა და $A-Z$ ნეიტრონს). თუ ნეიტრონის ან პროტონის მასას აღვნიშნავთ $m_n$ (ნეიტრონის მასა ოდნავ მეტია პროტონის მასაზე), ა-ის მასა შეიძლება გამოვხატოთ შემდეგი ფორმულით: $M \approx Am_n$ (ელექტრონების მასა, მისი სიმცირის გამო შეიძლება უგულებელვყოთ), ნუკლონის მასა $\approx 1{,}67 \cdot 10^{-24}$ *გ*, ამიტომ $A$ მასური რიცხვის მქონე ა-ის მასა იქნება $M \approx A \cdot 1{,}67 \cdot 10^{-24}$ *გ*, რაც შეეხება ა-ის გეომ. ზომას, იგი $\approx 10^{-8}$ *სმ* (თუ ა-ს წარმოვიდგენთ მცირე ზომის სფერული ნაწილაკის სახით). ვინაიდან ა-ის გარსი მოძრავი ელექტრონებისაგან შედგება, რ-თა დაშორება ბირთვიდან განუწყვეტლივ იცვლება, ა-ის ზუსტი საზღვრის ცნებას აზრი არა აქვს. ლაპარაკი შეიძლება მხოლოდ ბირთვამდე ელექტრონების საშ. მანძილზე. როგორც გამოთვლები გვიჩვენებს, ეს საშ. მანძილი მძიმე ა-თვის $Z^{1/3}a_0$ რიგისაა, სადაც $a_0$ ე. წ. ბორის რადიუსია და უდრის $0{,}5 \cdot 10^{-8}$ *სმ*.

ვინაიდან ა. მიკროსკოპული სისტემაა, იგი ემორჩილება კვანტური მექან. კანონებს. ამის გამო მას შეუძლია მხოლოდ ენერგიის დ ი ს კ რ ე ტ უ ლ ი მნიშვნელობების მიღება, რაც იმას ნიშნავს, რომ იგი შეიძლება იყოს მხოლოდ გარკვეულ სტაციონარულ მდგომარეობებში $E_1, E_2, E_3, \ldots$ ($E_1 < E_2 < E_3 \ldots$) ენერგიებით, რ-ებსაც ენერგეტ. დონეები ეწოდება. ყველაზე დაბალი ენერგეტ. დონე ეთანადება ა-ის ძ ი რ ი თ ა დ ანუ ნორმალურ მდგომარეობას, რ-შიც იგი შეიძლება იყოს ნებისმიერად დიდი დროის განმავლობაში. ყველა სხვა ე. წ. ა გ ზ ნ ე ბ უ ლ ი მდგომარეობა ხასიათდება გარკვეული სიცოცხლის ხანგრძლივობით, რ-ის განმავლობაშიც ა. გადადის უფრო დაბალ ენერგეტ. დონეზე უმეტეს შემთხვევაში სინათლის კვანტის გამოსხივებით. $i$-ური დონიდან $k$-ურ დონეზე გადასვლის შედეგად (თუ $E_i > E_k$) გამოსხივდება $h\nu_{ik} = E_i - E_k$ ენერგიის კვანტი, სადაც $\nu_{ik}$ არის სინათლის ტალღის სიხშირე, ხოლო $h$ — პლანკის მუდმივა. ა-ის გადასვლა დაბალი ენერგეტ. დონიდან უფრო მაღალ დონეზე მხოლოდ იმ შემთხვევაში შეიძლება, როდესაც იგი შთანთქავს სინათლის კვანტს ან როცა მას, მაგ., დაეჯახება რაიმე სხვა ნაწილაკი და გადასცემს საჭირო ენერგიას. ა-ის ენერგეტ. დონეები და შესაძლებელი გადასვლები ჩვეულებრივად გამოისახება ენერგეტ. სქემაზე, რ-ის მაგალითი მოყვანილია ნახაზზე (წყალბადის ატომისათვის).

თანამედროვე კვანტური თეორიის თანახმად, ელექტრონის მდგომარეობა ა-ში აღიწერება ე. წ. *ტალღური ფუნქციით,* რ-იც ელექტრონის კოორდინატების ფუნქციაა და მისი მოდულის კვადრატი გვაძლევს სივრცის მოცემულ წერტილში ელექტრონის აღმოჩენის ალბათობას. ტალღური ფუნქცია ხასიათდება ოთხი კვანტური რიცხვით: $n$, $l$, $m_e$ და $m_s$, რ-თაგან $n$ — მთავარი კვანტური რიცხვი ძირითადად საზღვრავს ელექტრონის ენერგიას, $l$ — ორბიტული კვანტური რიცხვი — ელექტრონის ორბიტულ მომენტს, $m_e$ — მაგნიტური კვანტური რიცხვი — ელექტრონის ორბიტული მომენტის პროექციას ნებისმიერ მიმართულებაზე, ხოლო $m_s$ — სპინური კვანტური რიცხვი — ელექტრონის სპინური ანუ საკუთარი მომენტის პროექციას. ამ რიცხვების შესაძლო მნიშვნელობები შემდეგია: $n = 1, 2, 3, \ldots$; $l = 0, 1, 2, \ldots, n-1$; $m_e = 0, \pm 1, \pm 2, \ldots, \pm l$ და $m_s = \pm 1/2$. ელექტრონების განლაგებას ა-ში სხვადასხვა მდგომარეობის მიხედვით საზღვრავს *პაულის პრინციპი,* რ-ის მიხედვით არ შეიძლება ა-ში იყოს ორი ელექტრონი, რ-თაც ოთხივე კვანტური რიცხვი ტოლი ექნებათ. აქედან გამომდინარეობს, რომ რიცხვი ელექტრონებისა, რ-თაც ექნებათ მოცემული $n$ და სხვადასხვა $l$, $m_e$ და $m_s$, იქნება $2n^2$. ელექტრონები, რ-თაც ერთი და იგივე $n$

აქვთ, შეადგენენ შ რ ე ს ($K$-შრეს, თუ $n=1$, $L$-შრეს, თუ $n=2$, $M$-შრეს, თუ $n=3$ და ა. შ.). ელექტრონები, რ-თაც ერთნაირი $l$ აქვთ, შეადგენენ ე. წ. გ ა რ ს ს ($s$-გარსს, თუ $l=0$, $p$-გარსს, თუ $l=1$, $d$-გარსს, თუ $l=2$ და ა. შ.). ელექტრონების რიცხვი, რ-თაც გარკვეული $l$ და სხვადასხვა $m_e$ და $m_s$ აქვთ, იქნება $(2l+1)2$. პაულის პრინციპზე დამყარებული ელექტრონების განაწილება შრეებსა და გარსებს შორის მარტივად ხსნის ქიმ. ელემენტების განლაგებას მენდელეევის პერიოდულ სისტემაში. ბირთვის მუხტის ზრდასთან დაკავშირებით თანდათან ივსება შრეები და გარსები და ყოველი ასეთი შევსების შემდეგ იქმნება მსგავსი ელექტრონული კონფიგურაციები, რის შედეგადაც ელემენტების ქიმ. თვისებები პერიოდულად მეორდება. შემოღებულია ელექტრონული მდგომარეობის აღნიშვნის გარკვეული წესი. ჯერ იწერება $n$-ის აღმნიშვნელი ციფრი, მის გვერდით კი — გარსის აღმნიშვნელი ასო; ასოს ზემოთ იწერება ამ გარსში არსებული ელექტრონების რიცხვი, მაგ., $1s^2$ აღნიშნავს, რომ $K$-შრეზე ($n=1$) ორი ელექტრონია. ასევე შეიძლება გამოვხატოთ მთელი ა-ის ელექტრონების განლაგება შრეებისა და გარსების მიხედვით; მაგ., სილიციუმის ა-ში ელექტრონები ასეა განლაგებული: $1s^2$, $2s^2$, $2p^6$, $3s^2$, $3p^2$, ეს იმას ნიშნავს, რომ ამ ა-ში ორი ელექტრონია $1s$-გარსში, ორი ელექტრონი $2s$-გარსში, ექვსი ელექტრონი —$2p$-გარსში, ორი — $3s$-გარსში და ორიც — $3p$-გარსში. ა-ის ქიმ. თვისებები ძირითადად განისაზღვრება გარე ელექტრონების კონფიგურაციით, ე. ი. ელექტრონებით, რ-ებიც ყველაზე შორსაა ბირთვიდან და სუსტადაა მასთან დაკავშირებული.

როგორც დამუხტული ნაწილაკებისაგან შემდგარი სისტემა, ა. განიცდის გარეშე ელექტრული და მაგნ. ველების მოქმედებას. ეს ველები გავლენას ახდენს ელექტრონების ენერგეტ. დონეებზე, რის შედეგადაც იცვლება ა-ის მიერ გამოსხივებული სინათლის ხასიათი (ზ ე ე მ ა ნ ი ს ა და შ ტ ა რ კ ი ს მ ო ვ ლ ე ნ ე ბ ი). ამავე მოქმედებითაა გამოწვეული ნივთიერების ელექტრული და მაგნ. თვისებები (დიელექტრიკები, პარა-და დიამაგნეტიკები). სხვა ატომებთან ურთიერთქმედება ძირითადად განისაზღვრება გარეგანი ელექტრონებით და სწორედ ისინი ასრულებენ მთავარ როლს ატომებისაგან მოლეკულის შექმნის დროს.

*ლიტ*. იხ. სტ-თან ა ტ ო მ უ რ ი ფ ი ზ ი კ ა.

*მ. მირიანაშვილი.*

**ატომიზმი,** ა ტ ო მ ი ს ტ ი კ ა, მოძღვრება მატერიის წყვეტილი (დისკრეტული) აღნაგობის შესახებ. ა. ამტკიცებს, რომ ყოველი ნივთიერება შედგება უმცირესი ნაწილაკებისაგან.

მოძღვრებამ ნივთიერების ატომური აღნაგობის შესახებ გაიარა განვითარების გრძელი და რთული გზა, სანამ XX ს-ში საბოლოოდ არ იქნა აღიარებული, როგორც ერთადერთი სწორი შეხედულება. ა-ის განვითარების ისტ. ეტაპებია: ძვ. დროის ნატურფილოსოფია; მექან. ა., XVII–XVIII სს.; ქიმ. ა., XIX ს. და თანამედროვე ფიზ. ა. ანტ. ხანის ატომისტებმა—*ლევკიპე* მილეტელმა, *დემოკრიტემ* და *ეპიკურემ* პირველებმა ჩამოაყალიბეს ნივთიერების აღნაგობის ატომური თეორია. მათ მიაჩნდათ, რომ სამყაროში სხვა არაფერი არ არსებობს, გარდა განუყოფელი ატომებისა და სიცარიელისა. ატომების მოძრაობა ცარიელ სივრცეში განსაზღვრავს სხეულის თვისებებს და მასში მიმდინარე მოვლენების ხასიათს. რასაკვირველია, ცდებზე დამყარებული არავითარი კონკრ. წარმოდგენა ატომების მოძრაობისა და ურთიერთქმედების შესახებ მათ არ დაუმუშავებიათ და ამიტომაც არ მოუციათ ფიზ. მოვლენების რაიმე დამაჯერებელი ახსნა. შუა საუკუნეებში მივიწყებული ანტ. ხანის ფილოსოფოსების ატომისტური მოძღვრება ისევ აღორძინდა და განვითარდა XVII–XVIII სს-ში. ამ მხრივ განსაკუთრებით დიდი როლი შეასრულეს პ. გასენდიმ, რ. ბოილმა, დ. ბერნულიმ და სხვა მეცნიერებმა, რ-თაც შეიმუშავეს გარკვეული კონკრ. წარმოდგენები ატომების მოძრაობასა და ურთიერთქმედებაზე და შეეცადნენ ამ გზით აეხსნათ სხვადასხვა ფიზ. მოვლენა (აირების დრეკადობა, ნივთიერებათა შერევა და ერთმანეთში გახსნა და სხვ.). ატომისტურ თეორიას ი. ნიუტონიც მიემხრო. გ. ლაიბნიცის მოძღვრება მონადებზე შეიძლება განვიხილოთ როგორც ატომისტური თეორიის იდეალ. სახეობა. ფიზ. ატომიზმის განვითარებაში დიდი ღვაწლი მიუძღვის მ. ლომონოსოვსაც, რ-მაც ატომების (ან როგორც იგი ამბობდა, კორპუსკულების) მოძრაობა სითბოსთან დააკავშირა. ატომური თეორია გაღრმავდა და განვითარდა XIX ს-ში, როდესაც, ერთი მხრით, ქიმიკოსებმა (ჯ. დალტონმა, ა. ავოგადრომ და სხვ.) დააზუსტეს მოლეკულის, როგორც ატომებისაგან შემდგარი მდგრადი სისტემის, ცნება და გამოიყენეს ატომურ-მოლეკულური თეორია ქიმ. მოვლენათა და კანონზომიერებათა ასახსნელად, ხოლო, მეორე მხრით, ფიზიკოსებმა (რ. კრონიგმა, რ. კლაუზიუსმა, ჯ. მაქსველმა, ლ. ბოლცმანმა და სხვ.) განავითარეს აირების მოლეკულურ-კინეტიკური თეორია, დააზუსტეს ატომებისა და მოლეკულების მოძრაობისა და ურთიერთქმედების ხასიათი, დაახლოებით შეაფასეს მათი ზომა და რიცხვი. მიუხედავად ამ წარმატებებისა, ძვ. შეხედულება ატომზე, როგორც ნივთიერების უმცირეს და განუყოფელ ნაწილაკზე, ისევ ძალაში რჩებოდა. გარკვეული არ იყო აგრეთვე კავშირი სხვადასხვა ქიმ. ელემენტის ატომებს შორის, თუმცა ჯერ კიდევ XIX ს. დასაწყისში ინგლ. მეცნიერმა უ. პრაუტმა გამოთქვა აზრი, რომ ყველა ატომი შედგება წყალბადის ატომისაგან. მხოლოდ მას შემდეგ, რაც დ. მენდელეევმა აღმოაჩინა ელემენტთა პერიოდულობის კანონი, შესაძლებელი გახდა ელემენტებისა და მათი ატომების ერთიანი სისტემის შექმნა. დადგინდა, რომ *ატომური მასა*, ანუ ე. წ. ატომური წონა, ელემენტების ქიმ. და ფიზ. თვისებების განმსაზღვრელი სიდიდეა.

XIX ს. ბოლოს რადიოაქტივობის, კათოდური და რენტგენის სხივებისა და ელექტრონის აღმოჩენამ დაარღვია საუკუნეობრივი რწმენა ატომის განუყოფლობის შესახებ. მას შემდეგ, რაც აღმოაჩინეს ელექტრონი (ინგლ. ფიზიკოსი ჯ. ტომსონი, 1897), წამოაყენეს კვანტების ჰიპოთეზა (მ. პლანკი, 1900) და შემოიტანეს ფოტონის ცნება (ა. აინშტაინი, 1905), ა-მა მიიღო ფიზ. მოძღვრების ხასიათი. ამასთან, დისკრეტულობის იდეა გავრცელდა ელექტრულ და სინათლის მოვლენებზე. ამ ახ. აღმოჩენებმა შეარყია კლასიკური წარმოდგენები მატერიის აღნაგობის შესახებ. სწორედ ამ პერიოდში ატომისტური მოძღვრების წინააღმდეგ მკაცრად გაილაშქრეს რეაქციული და იდეალ. ფილოსოფიის მომხრე მეცნიერებმა — ე. მახმა, რ. ავენარიუსმა, ვ. ოსტვალდმა, კ. პირსონმა და სხვ. ეს მეცნიერები უარყოფდნენ მატერიის არსებობას და სხეულებს განიხილავდნენ როგორც მხოლოდ შეგრძნებათა კომპლექსებს, უარყოფდნენ ატომებისა და მოლეკულების არსებობას და ისინი მიაჩნდათ ადამიანის მიერ შექმნილ, მხოლოდ ხელსაყრელ ფიქციად. ასე წარმოიშვა ე. წ. „ფიზიკური იდეალიზმი“, რ-მაც XIX ს. ბოლოსა და XX ს. დასაწყისში ღრმად გაიდგა ფესვი მეცნიერთა და ფილოსოფოსთა შეგნებაში. მის გავრცელებას ხელი შეუწყო ბუნებისმეტყველთა შორის გაბატონებულმა მექანისტურმა და მეტაფიზ. შეხედულებებმა და ახ. აღმოჩენებმა, რ-ებიც თითქოს მთლიანად არღვევდა კლასიკურ წარმოდგენებს მატერიის აღნაგობის შესახებ.

ატომისტური მოძღვრების სწორი მატერიალ.-დიალექტ. გაგება და იდეალ.-პოზიტივისტურ შეხედულებათა მკვეთრი კრიტიკა მოგვცა ვ. ი. ლენინმა წიგნში „მატერიალიზმი და ემპირიოკრიტიციზმი“. მან დაასაბუთა მატერიის აღნაგობის შესახებ შეხედულებათა ისტ., გარდამავალი ხასიათი, რაც მატერიისა და მისი სახეების (ატომების, ელექტრონების და სხვ.) ამოუწურაობით და ადამიანის ცოდნის განუწყვეტელი გაღრმავებით იყო გამოწვეული.

ატომისტური მოძღვრების დასასაბუთებლად დიდი მნიშვნელობა ჰქონდა ბროუნის მოძრაობის მოლეკულური თეორიის შექმნას (ა. აინშტაინი, მ. სმოლუხოვსკი) და მის ექსპერ. დადასტურებას (ჟ. პერენი). ატომურ-მოლეკულურ თეორიაზე დამყარებული სტატისტ. ფიზ. განვითარებამ (ლ. ბოლცმანი და ჯ. გიბსი) და მისი შედეგების ექსპერ. დადასტურებამ საბოლოოდ განამტკიცა რწმენა ატომების რეალური არსებობისა და მათი რთული აღნაგობის შესახებ, ცხადი გახდა, რომ ატომი შედგებოდა დადებითად და უარყოფითად დამუხტული ნაწილაკებისაგან, მაგრამ არ იცოდნენ ამ ნაწილაკების განლაგება და მოძრაობის ხასიათი. კლასიკური ფიზ. კანონები ვერ ხსნიდა ატომების განსაცვიფრებელ მდგრადობას და მათგან გამოსხივებული სინათლის ხასიათს. ეს მოხერხდა მხოლოდ ატომის მოდელის შექმნის შემდეგ (ნ. ბორი, 1913). კვანტური მექანიკის შექმნამ (ლ. დე ბროილი, ე. შრედინგერი, ვ. ჰაიზენბერგი და სხვ., 1924–28) ა-ს კვანტურ-მექან. ხასიათი მისცა.

თანამედროვე ფიზიკის ექსპერ. საშუალებები (ელექტრონული მიკროსკოპი, ფოტოემულსიები, ვილსონის კამერა და სხვ.) სრულ შესაძლებლობას იძლევა მივიღოთ ატომებისა და მისი შემადგენელი ნაწილაკების მოძრაობის კვალის ფოტოსურათები, უშუალოდ დავინახოთ დიდი ზომის მოლეკულები და გავარჩიოთ მათი აგებულება.

ატომისტური თეორია შემოწმებული და დადასტურებულია უამრავი ცდითა და დაკვირვებით. იგი თანამედროვე ფიზ. ურყევი დასაყრდენია. მოძღვრება მატერიის ატომისტური, დისკრეტული აღნაგობის შესახებ განუწყვეტლად ვითარდება და ღრმავდება. მეცნიერება შეიჭრა ატომის შემადგენელი ე. წ *ელემენტარული ნაწილაკების* ბუნების გარკვევის საკითხში. ამ მხრივ განსაკუთრებით მნიშვნელოვანი იყო ელემენტარულ ნაწილაკთა ურთიერთგარდაქმნის აღმოჩენა. დადგინდა, რომ ელემენტარულ ნაწილაკებს შეუძლიათ ურთიერთგარდაქმნა ისე, რომ ამ მოვლენის შესწავლისას არ დაისმის მათი რთული აღნაგობის საკითხი; მაგ., ნეიტრონი შეიძლება გარდაიქმნას *პროტონად*, *ელექტრონად* და *ანტინეიტრინოდ*, მაგრამ ეს სრულებითაც არ ნიშნავს იმას, რომ იგი ამ ნაწილაკებისაგან შედგება.

მატერიის სხვადასხვა სახის ურთიერთგარდაქმნადობის თვისების დადგენამ გაამდიდრა ძვ. ატომისტური მოძღვრება, რ-ის ძირითადი იდეა უმცირესი ნაწილაკების განუყოფლობა იყო. თანამედროვე ა. უარყოფს მატერიის ნებისმიერი უმცირესი ნაწილაკის განუყოფლობას ან ურთიერთგარდაქმნის შეუძლებლობას და ამტკიცებს, რომ მატერიის დაყოფის პროცესს აქვს თავისი მრავალრიცხოვანი საზღვარი, რ-თა მიღწევის შემდეგ ხდება მატერიის დისკრეტულობის ერთი საფეხურიდან სხვა, მისგან ხარისხობრივად განსხვავებულ საფეხურზე გადასვლა. ამასთან



ატომი. წყალბადის ატომის ენერგეტიკული სქემა.



ატომი. ელექტრონული სიმკვრივის განაწილება წყალბადის ატომის მდგომარეობისათვის, როცა $n=1, 2, 3$; $m=|m_l|$.

მატერიის ნებისმიერი დისკრეტული სახეები ურთიერთგარდაიქმნება. ამის მაგალითია სინათლის ნაწილაკების (ფოტონების) გარდაქმნა ნივთიერების ნაწილაკებად (ელექტრონისა და პოზიტრონის წყვილად) და, პირიქით, ნივთიერების ანიჰილაციის შედეგად ფოტონების წარმოშობა (იხ. *ანიჰილაცია და ნაწილაკ-ანტინაწილაკის წყვილის წარმოქმნა*). ეს სავსებით ადასტურებს ლენინის გენიალურ წინასწარმეტყველებას, რომ: „ელექტრონი ისევე ამოუწურავია, როგორც ატომი, ბუნება უსასრულოა...“ (ლენინი ვ. ი., მატერიალიზმი და ემპირიოკრიტიციზმი, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 14, გვ. 332).

*ლიტ.*: Маркс К., Различие между натурфилософией Демокрита и натурфилософией Эпикура, წგნ.: Маркс К. и Энгельс Ф., Из ранних произведений, М., 1956; Бор Н., Три статьи о спектрах и строении атомов, пер. с нем., М.—П., 1923; Зубов В. П., Развитие атомистических представлений до начала XIX в., М., 1965; Кедров Б. М., Три аспекта атомистики, [т.] 2 — Учение Дальтона, М., 1969; Резерфорд Э., Строение атома и искусственное разложение элементов, пер. с англ., М.—Л., 1923.

*გ. მირიანაშვილი.*

**ატომის ბირთვი,** ატომის ცენტრალური ნაწილი, რ-შიც თავმოყრილია ატომის მთელი დადებითი მუხტი და თითქმის მთელი მასა. ა. ბ-ის (ან მოკლედ ბირთვის) არსებობა ექსპერიმენტულად დაადგინა ე. *რეზერფორდმა* 1911. ბირთვი ატომში იკავებს უმნიშვნელო მოცულობას. ატომის თითქმის მთელი მასა მის ბირთვშია თავმოყრილი, ამიტომ ამ უკანასკნელის სიმკვრივე მეტად დიდია. ბირთვული ნივთიერების 1 *სმ*$^3$ დაახლოებით ას მილიონ ტონას აიწონიდა.

ზოგიერთი ატომის ბირთვის სავარაუდო აგებულება



$^1_1H_0$

პროტონი



$^2_1H_1$

დეიტრონი



$^4_2He_2$

ალფა-ნაწილაკი



$^{16}_8O_8$

ჟანგბადის ატომის ბირთვი



$^{235}_{92}U_{143}$

ურანის ატომის ბირთვი

ა. ბ. შედგება *პროტონებისა* და *ნეიტრონებისაგან;* ამ ნაწილაკებს ნუკლონებს უწოდებენ. ატომური ერთეულებით გამოსახული პროტონისა (1,00758) და ნეიტრონის (1,00897) მასა ახლოსაა ერთთან, მაშინ, როდესაც ელექტრონის მასა იმავე ერთეულებით 0,000548 უდრის. ამიტომ ელექტრონული გარსის სრული მასა ა. ბ-ის მასასთან შედარებით უმნიშვნელოა. ბირთვის მასა განსაზღვრავს ატომის თითქმის მთლიან მასას და ახლოსაა მთელ რიცხვთან. ამ მთელ რიცხვს ($A$) ა. ბ-ის *მასურ რიცხვს* უწოდებენ, ა. ბ-ში შემავალი პროტონების რიცხვს ($Z$) კი — ბირთვის *ატომურ ნომერს.*

ა. ბ. აღინიშნება ქიმ. ელემენტის $X$ სიმბოლოთი, რ-საც ინდექსებად აქვს $Z$, $N$ (ნეიტრონების რიცხვი) და $A$: $_ZX^A_N$ მაგ., ბისმუტის ა. ბ., რ-ის $Z=83$, $N=126$ და $A=209$, აღინიშნება ასე: $_{83}Bi^{209}_{126}$ ზოგჯერ აღნიშვნას ამარტივებენ და ა. ბ-ს აღნიშნავენ ასე: $_ZX^A$ ან უბრალოდ $XA$, მაგ., $_{83}Bi^{209}$ ან $Bi^{209}$. ამჟამად იხმარება აგრეთვე აღნიშვნა $^A_ZX$.

ყოველ ა. ბ-ს ახასიათებს პროტონებისა და ნეიტრონების გარკვეული რაოდენობა. ა. ბ-ებს, რ-ებიც შეიცავენ პროტონების ერთსა და იმავე რიცხვს, მაგრამ აქვთ ნეიტრონების სხვადასხვა რაოდენობა და შესაბამისად სხვადასხვა მასური რიცხვი, იზოტოპები ეწოდება. ასეთ ა. ბ-ებში $Z_1=Z_2, N_1\neq N_2$ და $A_1\neq A_2$; მაგ; $_{29}Cu^{63}_{34}$, $_{29}Cu^{65}_{36}$ სპილენძის იზოტოპებია. ა. ბ-ებს, რ-ებსაც აქვთ ერთნაირი მასური რიცხვი, მაგრამ სხვადასხვანაირი მუხტი, იზობარები ეწოდება; მაგ., $_6C^{14}_8$, $_7N^{14}_7$ და $_8O^{14}_6$ ერთი და იმავე მასური რიცხვის ($A=14$) მქონე სამი იზობარია. ნეიტრონების $N$ და პროტონების $Z$ რიცხვი იზობარებს სხვადასხვა აქვთ. ა. ბ-ებს, რ-ებსაც ნეიტრონების რიცხვი ერთნაირი აქვთ, $A$ და $Z$ კი — სხვადასხვა, იზოტონები ეწოდება. მაგ., $_4Be^9_5$ და $_5B^{10}_5$ ნეიტრონების ერთი და იმავე რიცხვის მქონე ($N=5$) იზოტონებია. იზობარები და იზოტონები შეესაბამებიან სხვადასხვა ელემენტების იზოტოპებს.

ა. ბ. შეიძლება იყოს როგორც ძირითად, სტაბილურ, ისე აგზნებულ, არასტაბილურ მდგომარეობაში. გარედან ენერგიის შთანთქმის შედეგად ა. ბ. აგზნებულ მდგომარეობაში გადადის. ყოველი აგზნებული ა. ბ. გარკვეული დროის შემდეგ ისევ უბრუნდება ძირითად მდგომარეობას. იმ დროს, რ-ის განმავლობაშიც ა. ბ. აგზნებულ მდგომარეობაშია, ეწოდება აგზნებული მდგომარეობის სიცოცხლის ხანგრძლივობა. აგზნებული მდგომარეობიდან ძირითად მდგომარეობაში გადასვლა შეიძლება მრავალი გზით: γ-სხივების გამოყოფით, ერთი ნაწილაკის ან ნაწილაკთა ჯგუფის გამოტყორცნით, თითქმის შუაზე გახლეჩით, ელექტრონული გარსის ერთ-ერთი ელექტრონისათვის ენერგიის უშუალო გადაცემით და სხვ. ა. ბ-ების უმრავლესობა სტაბილურია, მაგრამ არსებობს არასტაბილური ბირთვებიც, რ-ებიც თავისთავად იშლებიან შემადგენელ ნაწილებად. ასეთი ე. წ. რადიოაქტიური ბირთვები უმეტესად გვხვდება მენდელეევის ელემენტთა პერიოდული სისტემის ბოლოში (მძიმე ბირთვები) (იხ. *რადიოაქტივობა*), მაგრამ ზოგჯერ ისინი საშუალო და მსუბუქ ბირთვებს შორისაც გვხვდება (მაგ., კალიუმი, ტრითიუმი და სხვ.). ძირითად მდგომარეობაში ა. ბ-ს ახასიათებს რამდენიმე სიდიდე: მასა, ელექტრული მუხტი, ზომა, ბმის ენერგია, მექან. მომენტი, მაგნ. მომენტი და კვადრუპოლური მომენტი.

ა. ბ-ის მასა არ უდრის მასში შემავალი პროტონებისა და ნეიტრონების მასათა ჯამს, როცა ისინი თავისუფალ მდგომარეობაში არიან. მდგრადი ა. ბ-ის ნამდვილი მასა ყოველთვის ნაკლებია ამ ჯამზე. ყველაზე მსუბუქი ა. ბ-ის (წყალბადის ა. ბ-ის — პროტონის) მასა ატომური ერთეულებით ტოლია 1,00758-ისა, ხოლო მძიმე ა. ბ-ისა 250-ს აღემატება. აღმოჩნდა, რომ ა. ბ-ის მასა მოცულობის პროპორციულად იზრდება; ეს იმას ნიშნავს, რომ ა. ბ-ის საშ. სიმკვრივე ყველა ატომში დაახლ. ერთნაირია.

ა. ბ-ს აქვს დადებითი ელექტრული მუხტი (პროტონის მუხტის ერთეულებით გამოსახული), რ-იც რიგით ნომერს უდრის. დღემდე ცნობილია ა. ბ. $Z=1$-იდან $Z=106$-მდე. ა. ბ-ის მთავარი დამახასიათებელი სიდიდეა მუხტი. იგი განსაზღვრავს ატომის ქიმ. ბუნებას და მისი ველი ძირითადად მართავს ელექტრონების მოძრაობას ელექტრონულ გარსში. $Z$-ის შეცვლა ნიშნავს ერთი ქიმ. ელემენტიდან მეორეზე გადასვლას, მაგ., წყალბადისათვის $Z=1$, ჰელიუმისათვის $Z=2$, ლითიუმისათვის $Z=3$, ჟანგბადისათვის $Z=8$, ურანისათვის $Z=92$ და ა. შ.

ა. ბ-ის რადიუსი $10^{-13}$ *სმ* რიგისაა, მაშინ როდესაც ატომის რადიუსი— $10^{-8}$ *სმ*. ა. ბ-ის სიმკვრივე მის ზედაპირთან მიახლოებისას თანდათან კლებულობს, ამიტომ თვით რადიუსის ცნება პირობითია. ა. ბ-ის რადიუსი ემორჩილება შემდეგ ემპირიულ კანონს: $R=r_0\cdot A^{\frac{1}{3}}$, სადაც $r_0$ მნიშვნელობა $(1,2—1,4)\cdot 10^{-13}$ *სმ* ინტერვალში ძევს.

პროტონებისა და ნეიტრონების მასათა ჯამსა და ბირთვის ნამდვილ მასას შორის $\Delta M$ სხვაობას, ენერგეტ. ერთეულებით, უწოდებენ ბმის ენერგიას: $E=\Delta Mc^2$. იგი უდრის ა. ბ-ად პროტონებისა და ნეიტრონების შეერთებისას განთავისუფლებულ ენერგიას და, მაშასადამე, იმ ენერგიას, რ-იც უნდა დაიხარჯოს ყველა პროტონისა და ნეიტრონის ა. ბ-იდან გასათავისუფლებლად.

ა. ბ-ის ბმის ენერგიის ნუკლონთა საერთო რიცხვზე გაყოფით ღებულობენ ერთ ნუკლონზე მოსულ საშ. ბმის ენერგიას. ერთ ნუკლონზე მოსული საშ. ბმის ენერგია მენდელეევის ელემენტთა პერიოდული სისტემის დასაწყისში სწრაფად იზრდება, შემდეგ კი უფრო ნელა და საშ. წონის ა. ბ-თვის პრაქტიკულად უცვლელი რჩება. მძიმე ა. ბ-ის არეში გადასვლისას ერთ ნუკლონზე მოსული საშ. ბმის ენერგია თანდათან კლებულობს.

ა. ბ-ის შედარებით დიდი მას-დეფექტი, ე. ი. განსხვავება ბირთვის შემადგენელი ნუკლონების მასათა ჯამსა და ბირთვის მასას შორის, იმით არის განპირობებული, რომ ნუკლონებს შორის მოქმედებს ძალზე ძლიერი მიზიდვის ძალები (იხ. *ბირთვული ძალები*). ეს ძალები მეტად მცირე მანძილზე ($10^{-13}$ *სმ*) მოქმედებენ და თავისი ბუნებით ძირფესვიანად განსხვავდებიან სხვა (გრავიტაციული, ელექტრომაგნ. და ა. შ.) ძალებისაგან. ბირთვულ ძალებს ეთანადება ურთიერთქმედების უარყოფითი ენერგია და ამიტომ, მდგრადი ბირთვის მასა ნაკლებია მასში შემავალი ნუკლონების მასათა ჯამზე.

ცალკეულ ნუკლონს აქვს საკუთარი მოძრაობის რაოდენობის მომენტი, რ-ის $\hbar$ ერთეულებით 1/2 უდრის. გარდა ამისა, ნუკლონები ა. ბ-ში ასრულებენ ორბიტულ მოძრაობას, რ-ის მომენტი ამავე ერთეულებით მთელი რიცხვის ტოლია. ამის შედეგად თვით ა. ბ-ს აქვს მექან. მომენტი — სპინი. როდესაც ნუკლონთა რიცხვი კენტია, ა. ბ-ის სპინი მთელ-ნახევარია, ხოლო, როცა ეს რიცხვი ლუწია, მომენტი მთელია (ან ნულია). პირველ შემთხვევაში ა. ბ. ემორჩილება *ფერმი-დირაკის სტატისტიკას* ხოლო მეორე შემთხვევაში — *ბოზე-აინშტაინის სტატისტიკას.*

ა. ბ-ს აქვს მაგნ. მომენტიც. ეს იმის შედეგია, რომ თვით ნუკლონებს აქვთ საკუთარი მაგნ. მომენტი და, გარდა ამისა, მათს ორბიტულ მოძრაობასაც შეესაბამება გარკვეული მაგნ. მომენტი. პროტონის საკუთარი მაგნ. მომენტი უდრის 2,79 *ბირთვულ მაგნეტონს,* ხოლო ნეიტრონის მაგნ. მომენტი ამავე ერთეულებით — 1,91. თუ პროტონებისა და ნეიტრონების რიცხვი ლუწია, მაშინ ბირთვის მაგნ. მომენტი, ისევე როგორც სპინი, ნულის ტოლია. თუ ნეიტრონების რიცხვი კენტია, ა. ბ-ის მაგნ. მომენტი — 1,3-იდან +1-მდე ინტერვალშია, ხოლო თუ ნეიტრონების რიცხვი ლუწია, პროტონებისა კი კენტი, მაშინ — 0,2-იდან +5,5-მდე.

ა. ბ-ის კვადრუპოლური მომენტი გამოხატავს მასში ელექტრული მუხტის განაწილების გადახრას სფერული სიმეტრიიდან. გადახრა შეიძლება იყოს ორგვარი: მუხტი შეიძლება ღერძის გასწვრივ წაგრძელდეს (სიგარის მსგავსად) და, პირიქით, მის გასწვრივ უფრო შემოკლებულად განაწილდეს (დისკოს მსგავსად), ვიდრე სხვა მიმართულების გასწვრივ. პირველ შემთხვევაში კვადრუპოლური მომენტი დადებითია, ხოლო მეორე შემთხვევაში — უარყოფითი. რიცხვითი მნიშვნელობით კვადრუპოლური მომენტი ა. ბ-ის რადიუსის კვადრატის რიგისაა.

ა. ბ-ის თვისებების გამოკვლევამ აღმოაჩინა პრაქტიკულად უშრეტი ენერგიის წყაროს არსებობა და დასახა მისი გამოყენების პერსპექტივა.

*ლიტ.*: Гольданский В. И., Лейкин Е. М., Превращения атомных ядер, М., 1958; Корсунский М. И., Атомное ядро, 5 изд., М.—Л., 1956; Намиас М., Ядерная энергия, пер. с франц., М., 1955; Френкель Я. И., Принципы теории атомных ядер, 2 изд., М.—Л., 1955. *ვ. მამასახლისოვი.*

**ატომის სტატისტიკური მოდელი,** ატომის მოდელი, რ-ის მიხედვითაც ატომის გარსის ელექტრონთა ერთობლიობა განიხილება როგორც ბირთვის ელექტროსტატიკურ ველში არსებული ელექტრონული აირი. ეს მოდელი პირველად შემოიღეს ლ. ტომასმა და ე. *ფერმიმ* (1927). ა. ს. მ. მიახლოებითია; მისი გამოყენება დამაკმაყოფილებელ შედეგებს იძლევა მხოლოდ მრავალელექტრონიანი ატომებისათვის, რ-თა ელექტრონების სიმკვრივე (ელექტრონების რაოდენობა მოცულობის ერთეულში) იმდენად დიდია, რომ ელექტრონული აირი შეიძლება გადაგვარებულად ჩავთვალოთ და მის მიმართ გამოვიყენოთ *ფერმი-დირაკის სტატისტიკა*. ატომების თვისებათა აღწერა ა. ს. მ-ით უფრო მარტივია, ვიდრე *ჰარტრი-ფოკის მეთოდით*.

*ლიტ.*: მამასახლისოვი ვ., ვაშაკიძე ი., ჭილაშვილი გ., კვანტური მექანიკა, თბ., 1959; Гамбош [Гомбаш] П., Статистическая теория атома и ее применения, пер. с нем., М., 1951. *მ. მირიანაშვილი.*

**ატომმავალი,** ატომური ძალური დანადგარით აღჭურვილი წყალზედა და წყალქვეშა ხომალდების საერთო სახელწოდება.

**ატომსაწინააღმდეგო დაცვა,** სპეც. ღონისძიებათა კომპლექსი, რ-ის მიზანია, არ დაუშვას ან მაქსიმალურად შეამციროს ჯარების, მოსახლ., სამხ., ეკონ. და სამოქალაქო ობიექტების, აგრეთვე დასახლ. პუნქტების დაზიანება ბირთვული იარაღის გამანადგურებელი ფაქტორების ზემოქმედებისაგან (იხ. *მასობრივი მოსპობის იარაღისაგან დაცვა*).

**ატომსაწინააღმდეგო თავშესაფარი,** იხ. სტ. *თავშესაფარი*.

**ატომური არტილერია,** საარტ. სისტემები, რ-თა დანიშნულებაა მტრის მიწისზედა და საზღვ. ობიექტების განადგურება ჩვეულებრივი, ქიმ. ან ბირთვული მუხტის მქონე ჭურვებით. ასეთი სისტემების ერთ-ერთი პირველი ნიმუში იყო აშშ-ში დამზადებული 280-*მმ* ზარბაზანი. 1953 ნევადის შტატში პოლიგონზე ამ ზარბაზნის გამოცდისას გაისროლეს დაახლ. 360 *კგ* მასის ატომური ჭურვი. ჭურვი გასკდა მიზნის რ-ნში მიწის ზედაპირიდან 150 *მ* სიმაღლეზე და საცეცხლე პოზიციიდან 11 *კმ* დაშორებით. აფეთქების სიმძლავრე 15 ათას *ტ* ტროტილის აფეთქების ეკვივალენტური იყო. აშშ-ის არმიაში ბირთვული მუხტით დატენილი ჭურვების სასროლად შეიძლება გამოყენებულ იქნეს 203,2-*მმ* ან 155-*მმ* ჰაუბიცები და 175-*მმ* ზარბაზნები.

**ატომური ბომბი,** ბირთვული მუხტით დატენილი საავიაციო ბომბი. პირველად დაამზადეს აშშ-ში II მსოფლიო ომის დროს და 1945 წლის ივლისში გამოცადეს. იმავე წელს, 6-სა და 9 აგვისტოს, იაპონიის ქალაქებში — ხიროსიმასა და ნაგასაკიში ჩამოაგდეს 20 ათ. *ტ* ტროტილის ეკვივალენტური ორი ატომური ბომბი. აფეთქებამ დიდი ნგრევა გამოიწვია, ხიროსიმაში დაიღუპა და დაიჭრა 140 ათ. კაცი, ნაგასაკიში კი — დაახლ. 75 ათ. შემდგომ, დაბომბვით გამოწვეული რადიოაქტიური მოწამვლის შედეგად გარდაიცვალა ასეული ათასობით ადამიანი. ა. ბ-ის გამოყენება არ იყო განპირობებული სამხ. აუცილებლობით. აშშ-ის მმართველი წრეები ცდილობდნენ აშშ-ის დროებითი მონოპოლია ა. ბ-ზე გამოეყენებინათ თავისუფლებისმოყვარე ხალხების დასაშინებლად. 1949 სსრკ-ში ჩატარებულმა ა. ბ-ის გამოცდამ ბოლო მოუღო ატომურ შანტაჟს. ტერმინ „ა. ბ-ის" ნაცვლად ამჟამად იხმარება *ბირთვული ბომბი, ბირთვული იარაღი*.

**ატომური დაჯახებები,** იხ. სტ. *დაჯახებები ატომური და ბირთვული*.

**„ატომური დიპლომატია",** ტერმინი, რ-იც აღნიშნავს აშშ-ის საგარეო პოლიტიკის კურსს II მსოფლიო ომის დამთავრების შემდეგ. „ა. დ." გულისხმობდა აშშ-ის მიერ ატომური მონოპოლიის გამოყენებას სხვა ქვეყნებზე ზეგავლენის მოსახდენად. სსრკ-ში ატომური (1949), წყალბადის (1953) და საკონტინენტთშორისო რაკეტული იარაღის შექმნამ ბოლო მოუღო აშშ-ის ატომურ მონოპოლიას და საფუძველი გამოაცალა „ა. დ-ს".

**ატომური დრო,** დროის აღრიცხვის სისტემა, რ-შიც დროის ერთეული ინტერვალი განისაზღვრება ზოგიერთი ნივთიერების ატომთა (ან მოლეკულათა) მიერ გამოსხივებული (ან შთანთქმული) ელექტრომაგნ. რხევების მეშვეობით. ა. დ-ის ერთეულად მიღებულია *ატომური წამი;* იგი აღირიცხება *კვანტური საათით,* რ-შიც მუდმივი პერიოდული პროცესების როლს ელექტრომაგნ. რხევები ასრულებს. ა. დ-ის შემოღება აუცილებელი გახდა მას შემდეგ, რაც გამოირკვა, რომ დედამიწის ღერძული ბრუნვა არათანაბარია და, მაშასადამე, შესაბამისი დროის ერთეულის, მაგ., დღე-ღამის, ხანგრძლივობა ცვალებადია. ა. დ-ს ჯერჯერობით მხოლოდ სპეც. სამეცნ. მიზნებისათვის, ძირითადად დედამიწის ბრუნვის უთანაბრობის შესასწავლად იყენებენ.

**ატომური ელექტროსადგური,** ელექტროსადგური, სადაც ატომური ენერგია ელექტრულ ენერგიად გარდაიქმნება. მსოფლიოში პირველი ა. ე. ამუშავდა სსრკ-ში, ქ. ობნინსკში (მოსკ. მახლობლად), 1954 წ. 27 ივნისს. უცხოეთში სამრეწვ. დანიშნულების პირველი ა. ე. ამუშავდა ინგლისში 1956 (კოლდერ-ჰოლში), ერთი წლის შემდეგ — აშშ-ში (შიპინგპორტში). ა. ე-ის მთავარი დანადგარია ენერგეტ. ბირთვული რეაქტორი. არსებობს თბურრეაქტორიანი და სწრაფრეაქტორიანი ენერგეტ. ა. ე-ები. პირველში ბირთვულ სათბობად ბუნებრივ ან გამდიდრებულ ურანს იყენებენ, მეორეში — პლუტონიუმს. თბურრეაქტორებიან ა. ე-ებში გამოყენებულია შემდეგი ტიპის რეაქტორები: წყალწყლიანი რეაქტორები — ნეიტრონების სიჩქარეს ჩვეულებრივი წყლით ამცირებენ, ამავე წყლით აართმევენ რეაქტორს სითბოს; გრაფიტულწყლიანი რეაქტორები — ნეიტრონების სიჩქარის შესამცირებლად გრაფიტია გამოყენებული, სითბოს ასართმევად — ჩვეულებრივი წყალი; გრაფიტულაირიანი რეაქტორები — ნეიტრონების სიჩქარის შესამცირებლად გრაფიტს იყენებენ, ხოლო სითბოს ასართმევად — აირს; მძიმეწყლიანი რეაქტორები — ნეიტრონების სიჩქარეს მძიმე წყლით ამცირებენ, სითბოს კი ჩვეულებრივი წყლით აართმევენ რეაქტორს. წყალწყლიანი და გრაფიტულწყლიანი ენერგეტ. რეაქტორები უპირატესად სსრკ-ში შენდება, წყალწყლიანი რეაქტორები — აშშ-ში, გრაფიტულ-აირიანი რეაქტორები — ინგლისში, მძიმეწყლიანი რეაქტორები — კანადაში. თბურ ენერგეტ. რეაქტორში წყალი შეიძლება დუღდეს ან მხოლოდ ცხელდებოდეს. წყალწყლიანი რეაქტორი, რ-შიც წყალი მხოლოდ ცხელდება, დადგმულია ნოვოვორონეჟსკის ა. ე-ში. მისი სიმძლავრე 500 ათას *კვტ*-ს აღემატება. წყალწყლიან თბურრეაქტორიან ა. ე-ში (იხ. სქემა) საცირკულაციო ტუმბო (2) რეაქტორს (1) აწვდის წყალს 125 *ატმ* წნევით (ტემპ-რა 270°C). წყლის ცირკულაცია ხდება ელექტროსადგურის პირველ კონტურში. რეაქტორში წყალი 300°C-მდე ცხელდება და ორთქლგენერატორში (3) გადადის. ამ წყლის სითბო ხმარდება მეორე კონტურის წყლის აორთქლებას, ამავე დროს პირველი კონტურის წყალი 270°C-მდე ცივდება და ხელახალი გაცხელებისათვის კვლავ რეაქტორში ბრუნდება. ორთქლგენერატორში მიიღება 44 *ატმ* წნევისა და 255°C ტემპ-რის ნაჯერი ორთქლი, რ-იც ამუშავებს ორთქლის ტურბინს (4), ეს უკანასკნელი კი — ელექტროგენერატორს (5). ელექტროგენერატორში გამომუშავებული ელექტროდენი ტრანსფორმატორებში გაივლის და ელექტროგადამცემი ხაზების საშუალებით მომხმარებელს გადაეცემა. ორთქლის ტურბინიდან გამოსული მცირე წნევისა და დაბალი ტემპ-რის ნამუშევარი ორთქლი კონდენსატორში (6) გადავა და თავისი აორთქლების ფარულ სითბოს გადასცემს მდინარიდან ან ზღვიდან საცირკულაციო ტუმბოს (7) საშუალებით მიღებულ წყალს, რ-იც ამ სითბოს ხარჯზე რამდენიმე გრადუსით თბება და კვლავ მდინარეს ან ზღვას უბრუნდება. ნამუშევარი ორთქლი კონდენსატორში წყლად იქცევა და ტუმბოს (8) საშუალებით კვლავ ორთქლგენერატორს უბრუნდება ხელახალი აორთქლებისათვის. რეაქტორებში გამოყენებულ ბირთვულ სათბობს სპეც. კონტეინერებით გადასამუშავებლად რადიოქიმ. ქ-ნაში გზავნიან. ანალოგიური პრინციპული სქემა აქვს გრაფიტულ-აირიანი რეაქტორებით მომუშავე ა. ე-ს (იხ. ჩანართი). სითბოს ამრთმევ აირად ასეთ ა. ე-ის რეაქტორებში, ჩვეულებრივ, ნახშირორჟანგს იყენებენ. რეაქტორში გაცხელებული აირი ხვდება ორთქლგენერატორში, სადაც მისი სითბოს ხარჯზე წყლის ორთქლი წარმოიქმნება. აირი ხელახლა გასაცხელებლად კვლავ რეაქტორს უბრუნდება. მდუღარეწყლიანი ტიპის გრაფიტულწყლიანი თბური ენერგეტ. რეაქტორები გამოყენებულია ბელოიარსკის ა. ე-ში, ამგვარი ა. ე-ის რეაქტორში მიღებული ორთქლი თვით რეაქტორშივე გადამეტხურდება და პირდაპირ ორთქლის ტურბინისაკენ მიემართება.

სწრაფ რეაქტორში გამოყოფილი სითბოს ართმევა თხევადი ნატრიუმით ხდება. რეაქტორში გაცხელებული ნატრიუმის სითბოს ხარჯზე მიიღება წყლის ორთქლი, რ-იც ორთქლის ტურბინებს ამუშავებს. მოსალოდნელია, რომ მომავალში სწრაფ რეაქტორებში გამოყოფილი სითბოს ასართმევად ჰელიუმს ან წყლის ორთქლს გამოიყენებენ. ვარაუდობენ, რომ სწრაფრეაქტორებიანი ა. ე-ის სრულ ათვისებას სულ ცოტა 10—15 წელი დასჭირდება.

ატომური რეაქტორების მუშაობის დროს რეაქტორში წარმოიქმნება რადიოაქტ. გამოსხივება. ამ გამოსხივების წყაროა აგრეთვე რეაქტორის პირველი კონტურის ყველა თბოგადამტანი (წყალი, აირი, თხევადი ლითონი). რადიოაქტ. გამოსხივებისაგან ა. ე-ის პერსონალის დასაცავად რეაქტორი და პირველი კონტურის დანადგარები გარემოცულია სპეც.


ატომური ბომბის აფეთქება.



ატომური ელექტროსადგურის მუშაობის სქემა.

ზღუდეებით. ზღუდეების მასალად გამოყენებულია ბეტონი, წყალი, ფოლადი და სხვ. რადიოაქტ. გამოსხივებათა საკონტროლოდ იყენებენ დოზიმეტრიულ აპარატურას.

ა. ე-ისა და ორგ. სათბობით მომუშავე ჩვეულებრივი თესის ორთქლის ტურბინების დანადგარები და სამანქანო დარბაზის მოწყობილობა პრაქტიკულად ერთნაირია.

*ლიტ.:* გომელაური ვ., ატომური ენერგია როგორც ელექტროენერგიის წყარო, თბ., 1956; Петров П. А., Атомные электростанции, М.—Л., 1961; Советская атомная наука и техника. [Сборник], М., 1967. *ვ. გომელაური.*

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 545.

**ატომური ენერგეტიკა,** ენერგეტიკის ახ. დარგი, რ-ის დანიშნულებაა ელექტროენერგიის გამომუშავება ატომურ ელექტროსადგურებში (აეს). ამჟამად თბური რეაქტორებით მომუშავე აესების მქკ არ განსხვავდება ორგ. სათბობით მომუშავე თბოელექტროსადგურების (თეს) მქკ-ისაგან. სსრკ-ში დასახულია ა. ე-ის განვითარების ფართო პროგრამა, რ-ის მიხედვით 1980 აესების ჯამურმა სიმძლავრემ უნდა მიაღწიოს 30—40 მლნ. *კვტ*-ს, ხოლო მათ მიერ გამომუშავებულმა ენერგიამ — 220—250 მლნ. *კვტსთ*-ს. 1990 ასეთი სადგურების ჯამური სიმძლავრე 200 მლნ. *კვტ* იქნება. სსრკ-ში ორგ. ენერგეტ. სათბობის რესურსების უდიდესი ნაწილი აღმ. რ-ნებშია, მთავარი მომხმარებლები კი — ევრ. ნაწილსა და ურალშია განლაგებული; ამის გამო აესები აშენდება უმთავრესად ქვეყნის ევრ. ნაწილში, მ. შ. ამიერკავკ. რესპუბლიკებშიც. ჰესები უმთავრესად დაფარავენ ელექტრული დატვირთვის გრაფიკის პიკურ ნაწილს, აესები და თესები კი — ამ გრაფიკის ბაზისურ ნაწილს.

ა. ე-ის განვითარების ფართო პროგრამაა დასახული აგრეთვე აშშ-ში, ინგლისში, გფრ-ში, საფრანგეთსა და იაპონიაში. VII მსოფლიო ენერგეტ. კონგრესის (1968) მასალების თანახმად, 2000 წ. აესებმა უნდა გამოიმუშაოს მთელი მსოფლიოსათვის საჭირო ელექტროენერგიის ნახევარი. ა. ე-ის განვითარებას მნიშვნელოვნად უწყობს ხელს ატომური სათბობის სიიაფე. პირობით სათბობზე გადაანგარიშებისას ატომური სათბობის მოპოვებისათვის გაწეული კაპიტ. ხარჯები ორჯერ ნაკლებია ქვანახშირის მოპოვებისათვის საჭირო კაპიტ. დაბანდებაზე, ხოლო მადნისაგან ექსტრაჰირებული $U_3O_2$-ის თვითღირებულება დაახლ. ათჯერ ნაკლებია ქვანახშირის ეკვივალენტური რაოდენობის თვითღირებულებაზე. სამაგიეროდ, აესების ასაგებად საჭირო კაპიტ. დაბანდებანი ჯერჯერობით 30—40%-ით სჭარბობს ორგ. სათბობით მოქმედი ელექტროსადგურების ასაგებად გაწეულ კაპიტ. დაბანდებას, ამის გამო თბური რეაქტორებით მომუშავე აესებში მიღებული ელექტროენერგიის თვითღირებულება ტოლია ან უმნიშვნელოდ აღემატება ორგ. სათბობით მოქმედ ელექტროსადგურებში გამომუშავებული ელექტროენერგიის თვითღირებულებას. თბურრეაქტორებიანი აესების სათბობად იყენებენ ბუნებრივ ან ნაწილობრივ გამდიდრებულ ურანს. შესაძლოა უახლოეს 5—10 წელიწადში აესებში გამომუშავებული ელექტროენერგიის თვითღირებულება კიდევ უფრო შემცირდეს. ა. ე-ის განვითარება რომ მხოლოდ თბურრეაქტორებიანი ელექტროსადგურების მშენებლობაზე იყოს დამოკიდებული, მაშინ ურანის მსუბუქი იზოტოპის ($^{235}U$) ცნობილი მსოფლიო გეოლ. მარაგი მხოლოდ ამ საუკუნის ბოლომდე იქნებოდა საკმარისი, მაგრამ ამჟამად სწრაფი რეაქტორებით მოქმედი აესების დანერგვის ბაზაზე პრაქტიკულად გადაჭრილია ა. ე-ის ბირთვული სათბობით უზრუნველყოფის საკითხი. სწრაფ რეაქტორებში სათბობად იყენებენ პლუტონიუმს, რ-იც წარმოიქმნება ამავე რეაქტორებში (ურანის მძიმე იზოტოპისაგან) და შედარებით მცირე რაოდენობით — თბურ რეაქტორებში. რეაქტორებში წარმოქმნილი პლუტონიუმი მთლიანად არ ხმარდება აესების მუშაობას. ამ ჭარბ პლუტონიუმს იყენებენ ახალ სწრაფრეაქტორებიან ელექტროსადგურებში. ბუნებრივი ურანის ხარჯი ბევრად უფრო მცირეა სწრაფრეაქტორებიან აესში, ვიდრე თბურრეაქტორებიან აესში, სწრაფრეაქტორებიანი აესების აგება ელექტროენერგიის გამომუშავებისათვის საჭირო ატომური სათბობის ხარჯს 50—60-ჯერ შეამცირებს. ამასთან დაკავშირებით, ეკონომიურად ხელსაყრელი გახდება ენერგეტიკაში ბუნებრივი ურანის იმ გეოლ. მარაგის გამოყენება, რ-ის დამუშავება მოპოვებული ურანის მაღალი თვითღირებულების გამო ამჟამად არარენტაბელურია. გამოანგარიშებულია, რომ ოკეანეებისა და ზღვების წყალი შეიცავს 4000 მლნ. *ტ* ურანს. ამჟამად დამუშავებულია ზღვის წყლისგან ურანის გამოყოფის ტექნოლოგია. საკმაოდ მაღალი თვითღირებულების გამო ამ გზით მიღებული ურანის გამოყენება თბურრეაქტორებიან სადგურებში არარენტაბელურია, მაგრამ შესაძლოა მისი გამოყენება ეკონომიურად ხელსაყრელი აღმოჩნდეს სწრაფრეაქტორებიან ელექტროსადგურებში. ვარაუდობენ, რომ სწრაფრეაქტორებიან ელექტროსადგურებში გამომუშავებული ენერგიის თვითღირებულება 30—40%-ით ნაკლები იქნება ორგ. სათბობით მოქმედ ელექტროსადგურებში გამომუშავებული ელექტროენერგიის თვითღირებულებაზე.

სსრკ-ში, ქ. შევჩენკოში, მოქმედი სწრაფრეაქტორებიანი აესის სიმძლავრე 350 ათასი *კვტ*-ია. ამის გარდა, დაპროექტებულია 600 ათასი *კვტ* სიმძლავრის ელექტროსადგური. აშშ-ში ექსპლუატაციაშია ასეთი ტიპის მძლავრი სადგური „ენრიკო ფერმი", ხოლო საფრანგეთში შენდება სწრაფრეაქტორებიანი აესი „ფელიქსი". ინტენს. მუშაობა მიმდინარეობს ამ ელექტროსადგურების საბოლოო ათვისებისათვის. 80-იანი წლებიდან მსოფლიოში ფართოდ გაიშლება სწრაფრეაქტორებიანი ელექტროსადგურების მშენებლობა, 90-იანი წლებიდან კი ამ ტიპის სადგურების მშენებლობა მასობრივ ხასიათს მიიღებს. ქვანახშირითა და მაზუთით მომუშავე თესები ინტენსიურად აჭუჭყიანებს ჰაერს. აესების აგება ხელს შეუწყობს ატმოსფეროს დაცვას გაჭუჭყიანებისაგან. აესების რეაქტორებში წარმოქმნილი ინტენს. რადიოაქტ. გამოსხივება შეიძლება გამოყენებულ იქნეს სხვადასხვა მასალის დასამუშავებლად და ზოგიერთი ახ. ქიმ. ნივთიერების მისაღებად; ამის შედეგად კიდევ უფრო შემცირდება გამომუშავებული ელექტროენერგიის თვითღირებულება. ა. ე-ის შემდგომი მძლავრი აღმავლობის ეპოქა დადგება მაშინ, როცა გადაწყდება რეგულირებადი თერმობირთვული რეაქციის განხორციელების პრობლემა. ამ პრობლემის გადაჭრა შესაძლებელს გახდის ელექტროენერგიის გამოსამუშავებლად გამოყენებულ იქნეს მძიმე წყალბადის (დეიტერიუმის) ატომების შერწყმის დროს გამოყოფილი ენერგია. ცნობილია, რომ მსოფლიოს ზღვებისა და ოკეანეების წყალი შეიცავს დაახლ. $26 \cdot 10^{12}$ *ტ* დეიტერიუმს, ხოლო ყოველი *ტ* დეიტერიუმის ატომების შერწყმისას გამოყოფილი ენერგია ტოლფასია 3 მლნ. *ტ* ქვანახშირის დაწვის დროს გამოყოფილი სითბოსი.

*ლიტ.:* გომელაური ვ., ატომური ენერგია როგორც ელექტროენერგიის წყარო, თბ., 1956; Батов В. В., Корякин Ю. И., Экономика ядерной энергетики, М., 1969; Емельянов В. С., Будущее атомной энергетики в СССР, კრ.: Ядерные реакторы и ядерная энергетика, М., 1959; Thomson S., Rodger O., Thermal pouer from nuclear reactors, N. Y. — L., 1958. *ვ. გომელაური.*

**ატომური ენერგია,** იხ. *ბირთვული ენერგია.*

**ატომური ენერგიის ინსტიტუტი** ი. ვ. კურჩატოვის სახელობისა, სსრკ ატომური ენერგიის გამოყენების სახელმწ. კომიტეტთან არსებული, შეიქმნა მოსკოვში 1943. ინ-ტის ფუძემდებელი და პირველი დირექტორი იყო აკად. ი. *კურჩატოვი* (1960 წ. 7 თებერვლამდე). მისი გარდაცვალების შემდეგ დირექტორია აკად. ა. *ალექსანდროვი.*

ა. ე. ი. მუშაობს ატომური ენერგიის გამოყენებასთან დაკავშირებულ საკითხებზე; ევროპაში პირველად აქ განხორციელდა ურანის დაშლის ჯაჭვური რეაქცია 1946 წ. 25 დეკ.; გაღრმავდა ჰეტეროგენული ბირთვული რეაქტორის თეორია; დაამუშავეს იზოტოპების განცალკევების მეთოდები; გაზომეს ბირთვული კონსტანტები, რასაც არსებითი მნიშვნელობა აქვს ჯაჭვური რეაქციის გაანგარიშებისას; გამოიკვლიეს რადიოქიმიის საკითხები. ინ-ტში დამუშავდა საკვლევი, ენერგეტ. და სატრანსპ. რეაქტორების პროექტები, რ-ებიც შემდეგ ჩვენს ქვეყანაში და სხვა სოციალისტურ ქვეყნებში განხორციელდა, აქვე შეიქმნა ყინულმჭრელ „ლენინის" რეაქტორის პროექტიც. ბოლო წლებში გაცხოველდა მუშაობა მყარი სხეულის ფიზიკის დარგში. ა. ე. ი-ში მუშაობს ექსპერ. ატომური რეაქტორები: ევროპაში პირველი რეაქტორი Ф-1; ურანბერილიუმ-გრაფიტის რეაქტორი MP; რეაქტორი ორგ. თბომატარებლით OP; უნიკალური ციკლოტრონი მართვადი ენერგიით; ოთხი ელექტროსტატ. გენერატორი; სტაბილური იზოტოპების ელექტრომაგნ. დამყოფი (ა. ე. ი. სსრკ-ის განცალკევებული იზოტოპების ფონდის შემნახველია); მსხვილი თერმობირთვული ექსპერ. დანადგარები. თხევადი აზოტის, ნეონისა და ჰელიუმის მისაღებად ინ-ტს აქვს მძლავრი კრიოგენული ბაზა განშტოებული ენერგეტ. სისტემითა და დამხმარე ტექნოლ. განყ-ებით.

ა. ე. ი-ს გამოეყო რადიოაქტივობის ინ-ტი (მოსკოვი), ბირთვულ გამოკვლევათა გაერთიანებული ინ-ტის (დუბნა) ბირთვული პრობლემებისა და ბირთვული რეაქციების ლაბორატორიები, სსრკ მეცნ. აკად. ციმბირის განყ-ბის ბირთვული ფიზ. ინ-ტი (ნოვოსიბირსკი) და სხვ.

**ატომური ენერგიის საერთაშორისო სააგენტო,** ატომური ენერგიის მშვიდობიანი გამოყენების ხელშემწყობი საერთაშ. ორგანიზაცია; დაარსდა 1957. შედის *გაეროს* სისტემაში. 1973 წ. 1 იანვრისათვის ორგანიზაციაში გაერთიანებული იყო 103 სახელმწიფო, მ. შ. სსრკ (1957-იდან). სააგენტოს შუამავლობით წევრ-სახელმწიფოები ერთმანეთს აწვდიან ატომური ენერგიის წარმოების ზრდისა და მშვიდობიანი გამოყენებისათვის საჭირო მასალებსა და ტექ. მოწყობილობას, ცვლიან სამეცნ.-კვლ. ინფორმაციას და სხვ. ატომური ენერგიის მხოლოდ და მხოლოდ მშვიდობიანი გამოყენების საგარანტიოდ სააგენტო ცალკეული სახელმწიფოს თანხმობით აწესებს კონტროლს ამ ქვეყნების ატომურ რეაქტორებზე. ა. ე. ს. ს. უშუალოდ გაეროს გენ. ასამბლეას წარუდგენს ყოველწლიურ მოხსენებას თავის საქმიანობაზე.

მისი ორგანოებია: გენ. კონფერენცია, რ-შიც მონაწილეობს ყველა წევრ-სახელმწიფოს წარმომადგენელი (იკრიბება ყოველწლიურ სესიებზე), მმართველთა საბჭო — მუდმივმოქმედი ორგანო, რ-იც 25 წევრისაგან შედგება და სამდივნო,

რ-საც ხელმძღვანელობს საბჭოს მიერ 4 წლით დანიშნული გენ. დირექტორი. სააგენტოს ადგილსამყოფელია ვენა. ოფიც. ენები — ესპ., ინგლ., რუს., ფრანგ., ჩინური. *ე. მენაბდე.*

**ატომური იარაღი,** საომარი იარაღი, რ-ის დამანგრეველი მოქმედება ემყარება ბირთვულ ენერგიას. ტერმინი ამჟამად იშვიათად იხმარება; უფრო სწორია *ბირთვული იარაღი.*

**ატომური კანონმდებლობა,** იმ სამართლებრივ ნორმათა ერთობლიობა, რ-ებიც აწესრიგებენ ატომური ენერგიის წარმოება-გამოყენების სფეროში წარმოშობილ ურთიერთობებს. ასეთი ნორმები შემუშავდა მაშინვე, როგორც კი დაიწყო ატომური ენერგიის მოხმარება. ატომური ენერგიის წარმოება-გამოყენების გაფართოების კვალობაზე კი ჩნდება ახალ-ახალი საზ. ურთიერთობანი, რ-ებიც სამართლებრივ რეგულირებას საჭიროებენ. ა. კ-ით განსაზღვრულია: ატომური ენერგიის წარმოება-გამოყენების დარგში მომუშავეთა უფლება-მოვალეობანი; სამუშაო დროის ზღვრული ოდენობა იონური გამოსხივების პირობებში; ატომური ენერგიის წარმოება-გამოყენების ოპტიმალურად უსაფრთხო მეთოდები და შესაბამისი კონტროლის ღონისძიებანი; ატომური წარმოებით მიყენებული ზიანის ანაზღაურების წესი; ადმ. და სისხლისსამართლებრივი პასუხისმგებლობა ატომური ენერგიის წარმოება-გამოყენების სფეროში მოქმედი წესების დარღვევისათვის და ა. შ.

სსრკ-ში ატომური ენერგიის წარმოება-გამოყენება მოწესრიგებულია სამართლის სხვადასხვა დარგებით, მაგ., ადმ. სამართლით (სსრკ ატომური ენერგიის გამოყენების სახელმწ. კომიტეტი მმართველობის სხვა ორგანოებთან ერთად გამოსცემს სპეც. წესებს), სისხლის სამართლით (საქ. სსრ სისხლის სამართ. კოდ. მ. 248-ით ისჯება „...რადიოაქტიურ ნივთიერებათა შენახვის, გამოყენების, აღრიცხვის ან გადაზიდვის დადგენილ წესთა დარღვევა, აგრეთვე ამ ნივთიერებათა უკანონო გადაგზავნა ფოსტით ან ბაგაჟით, თუ ამ მოქმედებას შეიძლებოდა მძიმე შედეგი მოჰყოლოდა“) და სხვ. ინგლისსა და საფრანგეთსაც არა აქვთ ერთიანი კანონმდებლობა ატომური ენერგიის წარმოება-გამოყენების მოსაწესრიგებლად. ზოგიერთ ქვეყანაში შესაბამისი ნორმები თავმოყრილია სპეც. ატომურ კანონებში (მაგ., აშშ-ში — „კანონი ატომური ენერგიის შესახებ“, 1954; გფრ-ში — „ატომური კანონი“, 1959; შვეიცარიაში — „ატომური კანონი“, 1959 და სხვ.).

*ლიტ.:* Иойрыш А. И., Атом и право, М., 1969; Nehring U., Strafnormen im Atomenergierecht, Gött., 1965.
*მ. უგრეხელიძე.*

**ატომური კონები,** იხ. *მოლეკულური კონები.*

**ატომური მასა,** ა ტ ო მ უ რ ი წ ო ნ ა, *მასის ატომური ერთეულებით* გამოსახული ატომის მასის მნიშვნელობა. ა. მ. ქიმ. ელემენტის ერთ-ერთი ძირითადი მახასიათებელი სიდიდეა. ა. მ-ის გაზომვისათვის განსაკუთრებული სიდიდის გამოყენება იმასთანაა დაკავშირებული, რომ ატომთა მასა ძალიან მცირეა ($10^{-22}$—$10^{-24}$ *გ*) და გრამებში მისი გამოსახვა მოუხერხებელია. ა. მ-ის ერთეულად მიღებულია ნახშირბადის $^{12}C$ იზოტოპის ატომის მასის 1/12 ნაწილი. ნახშირბადის ერთეულის (შემოკლებულად ნ. ე.) მასა $(1{,}66043 \pm 0{,}00031) \cdot 10^{-24}$ *გ* ტოლია. ა. მ-ის ცნება ჯ. დალტონმა შემოიტანა (1803), მასვე ეკუთვნის ა. მ-ის განსაზღვრის პირველი ცდები. ჯ. დალტონმა ა. მ-ის ერთეულად წყალბადის ატომის მასა (წ ყ ა ლ ბ ა დ ი ს ს კ ა ლ ა) მიიღო. 1906 ა. მ-ის ერთეულად ქიმიკოსებმა ჟანგბადის ა. მ-ის 1/16 ნაწილი (ჟ ა ნ გ ბ ა დ ი ს ს კ ა ლ ა) მიიღეს. მოგვიანებით, ჟანგბადის იზოტოპების ($^{16}O$, $^{17}O$, $^{18}O$) აღმოჩენის შემდეგ, შემოიღეს ორი სკალა: ქ ი მ ი უ რ ი, რ-ის მიხედვით ა. მ-ს გამოსახავდნენ ბუნებრივი ჟანგბადის ა. მ-ის საშ. მნიშვნელობის 1/16 ნაწ-ის ტოლი ერთეულით, და ფ ი ზ ი კ უ რ ი, რ-ის მიხედვით ა. მ-ის ერთეულად მიღებული იყო ჟანგბადის იზოტოპის $^{16}O$ ა. მ-ის 1/16 ნაწილი. ორი სკალის გამოყენება უხერხულობას ქმნიდა, ამიტომ 1961 მიღებულია ერთიანი, ნ ა ხ შ ი რ ბ ა დ ი ს ს კ ა ლ ა. უნიფიცირებული ნახშირბადის სკალით მოცემული ა. მ. 1,000043-ჯერ მცირეა, ვიდრე ქიმ. სკალით განსაზღვრული ა. მ-ის მნიშვნელობა. ა. მ-ის ზუსტი (0,001%-მდე უფრო ზუსტი) განსაზღვრა შეიძლება მას-სპექტროსკოპიული მეთოდით.

**ატომური ნომერი,** ქიმიური ელემენტის რიგითი ნომერი დ. მენდელეევის *ელემენტთა პერიოდულ სისტემაში.* ა. ნ. უდრის ატომის ბირთვში პროტონების რიცხვს. იგი ჩვეულებრივად აღინიშნება $Z$ ასოთი. ბირთვის მუხტი $Ze$-ს ტოლია, სადაც $e$ — დადებითი ელემენტარული ელექტრული მუხტია, რ-იც ელექტრონის მუხტის აბსოლ. მნიშვნელობის ტოლია.

**ატომური რადიუსები,** ატომთა მახასიათებლები, რ-ებიც საშუალებას გვაძლევს მიახლოებით შევაფასოთ ნივთიერებაში ატომებს შორის მანძილი. თანამედროვე კვანტური მექანიკის თანახმად, ატომს არ გააჩნია განსაზღვრული ზომა. მაგრამ რადგან ატომის ბირთვიდან მოცემულ მანძილზე ელექტრონის აღმოჩენის ალბათობა, დაწყებული გარკვეული მანძილიდან, სწრაფად კლებულობს, ამიტომ შესაძლებელია ატომს მივანიჭოთ ზომა, რ-იც ყველა ატომისათვის დაახლ. $10^{-8}$ *სმ*-ის, ე. ი. 1Å-ის რიგისაა. განასხვავებენ ლითონურ და კოვალენტურ ა. რ-ს.

ლ ი თ ო ნ უ რ რ ა დ ი უ ს ა დ მიღებულია ელემენტ-ლითონის კრისტალურ სტრუქტურაში ატომთა შორის უმოკლესი მანძილის ნახევარი. ლითონური რადიუსი სტრუქტურაში დამოკიდებულია ატომის უახლოესი მეზობლების რიცხვზე (კოორდინაციულ რიცხვზე). ლითონების ა. რ-ის დახმარებით შეიძლება შენადნობებისა და ლითონთშორისი ნაერთების წარმოქმნის შესაძლებლობის გათვალისწინება.

კ ო ვ ა ლ ე ნ ტ უ რ ი რ ა დ ი უ ს ე ბ ი წარმოადგენს მარტივი X—X ბმის სიგრძის ნახევარს, სადაც X-ელემენტ-არალითონია. მაგ., ჰალოგენების შემთხვევაში ა. რ. $X_2$ მოლეკულაში ატომებს შორის მანძილის ნახევარია, ნახშირბადისათვის — ალმასის კრისტ. სტრუქტურაში ან ნაჯერ ნახშირწყალბადების მოლეკულებში ბმის სიგრძის ნახევარია. ბმის ჯერადობის გადიდებას (მაგ., ბენზოლის, ეთილენის, აცეტილენის მოლეკულებში) მივყავართ მისი სიგრძის შემცირებამდე. ა. რ. ელემენტის ატომური მოცულობის ერთგვარ ფუნქციას წარმოადგენს.

**ატომური რაკეტული ძრავა,** ბირთვული ენერგიით მომუშავე *რაკეტული ძრავა.* მიმდინარეობს მუშაობა ასეთი ძრავას შესაქმნელად კოსმ. რაკეტებისათვის. ა. რ. ძ-ს ყველაზე პერსპექტიული მუშა სხეულია წყალბადი. გათხევადებული წყალბადი ტუმბოს მიერ შექმნილი წნევით რეზერვუარიდან მიდის ატომურ რეაქტორში, სადაც ბირთვული ჯაჭვური რეაქციის შედეგად გამოყოფილი სითბოს ხარჯზე აირად მდგომარეობაში გადადის და 2000—2500° C-მდე ცხელდება. წნევიანი გაცხელებული წყალბადი რეაქტორიდან საქშენში ხვდება, ფართოვდება და წნევისა და რეაქტორში მიღებული სითბოს ხარჯზე კოსმ. სივრცეში გამოიტყორცნება. ჭავლის გამოტყორცნისას რაკეტაზე მოქმედებს წევის ძალა, რ-იც მას ჭავლის საწინააღმდეგო მიმართულებით ამოძრავებს. გაცხელებული წყალბადის ნაწილი გადადის აირის ტურბინაში, რ-იც ტუმბოს ამუშავებს; აირის ტურბინიდან გამოსული წყალბადი დამხმარე საქშენიდან კოსმ. სივრცეში გამოიტყორცნება და ქმნის დამატებით წევის ძალას. განხილული ტიპის ა. რ. ძ-ს მუშაობა შემოწმებულია სპეც. პოლიგონებზე სტაციონარულ პირობებში. რეაქტიული წევის ძალა მით უფრო მეტია, რაც უფრო ნაკლებია საქშენიდან გამოტყორცნილი მუშა სხეულის მოლეკულური წონა. ქიმ. სათბობით მოქმედი ჩვეულებრივი რაკეტული ძრავებისათვის ერთ-ერთი საუკეთესო მუშა სხეულია ჟანგბადისა და წყალბადის ქიმ. შეერთების შედეგად წარმოქმნილი წყლის ორთქლი, რ-ის მოლეკულური წონა უდრის 18. ვინაიდან წყალბადის მოლეკულური წონა 2-ს უდრის, სხვა თანაბარ პირობებში ჩვეულებრივ ქიმ. რაკეტულ ძრავასთან შედარებით ა. რ. ძ-ს მეტი წევის ძალის შექმნა შეუძლია. კოსმ. ა. რ. ძ-ს პრაქტ. გამოყენება უახლოესი მომავლის საქმეა. დედამიწის ზედაპირიდან გაშვების მომენტში ატომურმა ძრავამ შეიძლება გარემოს რადიოაქტიური გაჭუჭყიანება გამოიწვიოს; ამის გამო ითვალისწინებენ რაკეტის მხოლოდ მეორე ან მესამე საფეხურის აღჭურვას ა. რ. ძ-თი, ასეთი რაკეტის პირველი საფეხური, თანამედროვე კოსმ. რაკეტის მსგავსად, იმუშავებს ქიმ. სათბობით. როდესაც რაკეტა დედამიწას დაახლოებით 1500 *კმ* დაშორდება, ჩაირთვება ა. რ. ძ., რ-იც უზრუნველყოფს რაკეტის შემდგომ მოძრაობას. ვინაიდან ამუშავებამდე ატომური ძრავა უსაფრთხოა, ატომურძრავიანი საფეხურის მქონე რაკეტა დედამიწიდან ჩვეულებრივი რაკეტის მსგავსად გაიშვება. თუ ა. რ. ძ-ს ამუშავების შემდეგ თავს იჩენს რაიმე უწესივრობა და რაკეტა დედამიწაზე დაიწყებს ვარდნას, ატმოსფეროს მკვრივ ფენებში შესვლისას იგი დიდ სიმაღლეზე მთლიანად დაიწვება და ვერ შეძლებს რაიმე ზიანის მოტანას. ადამიანის ხანგრძლივი მოგზაურობა შორეულ კოსმოსში განუხორციელებელია ქიმ. სათბობით მომუშავე რეაქტიული ან ზემოთ განხილული ტიპის ა. რ. ძ-თი აღჭურვილი რაკეტების საშუალებით. მიმდინარეობს მუშაობა უფრო სრულყოფილი (ატომურ-იონური, ატომურ-ელექტრული, ფოტონური და მაგნიტოჰიდროდინამ.) კოსმ. ძრავების შესაქმნელად. შორეულ პერსპექტივაშია კოსმ. ხომალდების ძრავებში თერმობირთვული ენერგიის გამოყენება.

ფოტონური, მაგნიტოჰიდროდინამ. და სხვა სახის კოსმ. ძრავებისათვის საჭირო ელექტროენერგიის გამომუშავება შეიძლება ატომური ენერგიით მოქმედი თერმოელექტრული და თერმოემისიური გენერატორების საშუალებით. ასეთ გენერატორებში ბირთვული ჯაჭვური რეაქციის დროს გამოყოფილი სითბო უშუალოდ ელექტროენერგიად გარდაიქმნება. თერმოელექტრულ და თერმოემისიურ გენერატორებში გამომუშავებული ელექტროენერგია მთლიანად უზრუნველყოფს კოსმ. ხომალდზე დადგმული აპარატურისა და ხელსაწყოების ელექტრომომარაგებას.
*ვ. გომელაური.*

**ატომური რეაქტორი,** იხ. *ბირთვული რეაქტორი.*

**ატომური სპექტრი,** *ოპტიკური სპექტრი,* რ-იც მიიღება თავისუფალი ან სუსტად ბმული ატომის მიერ სინათლის გამოსხივების ან შთანთქმის შედეგად. მოლეკულების გამოსხივებისათვის დამახასიათებელი ზოლოვანი სპექტრებისაგან განსხვავებით (იხ. *მოლეკულური სპექტრი*), ა. ს. ხასიათდება ხ ა ზ ო ვ ა ნ ი სპექტრით. ა. ს. მიიღება ელექტრ.



ატომური რაკეტული ძრავას პრინციპული სქემა: 1. ავზი თხევადი წყალბადით; 2. ტუმბო; 3. საქშენი; 4. ტურბინიდან აირების გამოსაბოლქვი მილი; 5. ტურბინა; 6. სითბოს გამომყოფი ელემენტები; 7. სიმძლავრის მარეგულირებელი ღეროები; 8. დამცავი ეკრანი.

რკალში ან განმუხტვის დროს აირების ან ორთქლის ნათებისას ნათელი ფერადი ხაზების (გამოსხივების სპექტრი), ან ბნელი ხაზების (შთანთქმის სპექტრი) სახით. ყოველი ელემენტის ატომს შეესაბამება სავსებით განსაზღვრული, მისთვის დამახასიათებელი სპექტრი. ხაზთა რიცხვი და სირთულე ა. ს-ში იზრდება მენდელეევის ელემენტთა პერიოდულ სისტემაში რიგითი ნომრის ზრდის შესაბამისად. ყოველი ა. ს. შედგება გარკვეული კანონზომიერებით დაკავშირებული სპექტრული ხაზების ჯგუფებისაგან, რ-თაც სპექტრული სერიები ეწოდება. ყველაზე მარტივი ატომის — წყალბადის ატომის — ცალკეული სერიის სპექტრული ხაზების ტალღის სიგრძე ($1/\lambda$) განისაზღვრება განზოგადებული *ბალმერის ფორმულით*:

$$1/\lambda=R\left(\frac{1}{n_1^2}-\frac{1}{n_2^2}\right),$$

სადაც $R=109677,58$ *სმ*$^{-1}$ არის რიდბერგის მუდმივა, ხოლო $n_1$ და $n_2$ — მთელი რიცხვები, რ-ებიც ღებულობენ $n_1=1, 2, 3,\ldots$ და $n_2=n_1+1, n_1+2,\ldots$ მნიშვნელობებს, როცა $n_1=1$ და $n_2=2, 3, 4,\ldots$ მიიღება ლაიმანის სერია, ხოლო, როცა $n_1=2$ და $n_2=3, 4, 5,\ldots$ მიიღება ბალმერის სერია და ა. შ.

ტუტე ლითონებისათვის, სპექტრული ხაზები ქმნის შემდეგი ფორმულებით გამოსახულ სერიებს:

$$1/\lambda=\frac{R}{(n_1+x)^2}-\frac{R}{(n_2+y)^2},$$

სადაც $x$, $y$ შესწორებებია; მოცემული სერიებისათვის ისინი მუდმივი წესიერი წილადებია. სხვა მრავალელექტრონიანი ატომების სპექტრები გაცილებით უფრო რთული ხასიათისაა. ამ შემთხვევაში ენერგეტ. დონეების განლაგებაზე გავლენას ახდენს ელექტრონებს შორის კულონური ურთიერთქმედება, სპინურ და ორბიტულ მომენტებს შორის მაგნ. ურთიერთქმედება, რაც ენერგეტ. დონეების გახლეჩას იწვევს. ეს კი თავის მხრივ ვლინდება ერთი სპექტრული ხაზის მაგიერ ხაზების ჯგუფის ე. წ. მულტიპლეტების გაჩენაში; მაგ., ტუტე ლითონების ატომების სპექტრული ხაზები ორმაგია (დუბლეტები), ხოლო ტუტემიწალითონებისა — ერთმაგი (სინგულეტები) და სამმაგი (ტრიპლეტები).



ატომური ფიზიკა. ატომის ტომსონისეული მოდელი. წერტილებით აღნიშნულია დადებითად დამუხტულ სფეროში ჩაწინწკლული ელექტრონები.




ატომური ფიზიკა. მძიმე ბირთვის მახლობლად გამავალი α – ნაწილაკების ჰიპერბოლური ტრაექტორიები რეზერფორდის მიხედვით (1911 წ.).

ატომური სპექტრების თეორიის საფუძველია ბორის პოსტულატი — ატომი ენერგიას გამოასხივებს ან შთანთქავს ერთი ენერგეტ. დონიდან მეორეზე გადასვლის დროს: $h\nu_{ik}=E_i-E_k$. მაგრამ ამასთანავე არსებობს ე. წ. შერჩევის წესებიც, რ-ებიც განსაზღვრავს, რომელი გადასვლებია დასაშვები და რომელი — აკრძალული; მაგ., ერთი ელექტრონისათვის დასაშვებია მხოლოდ ისეთი გადასვლა, როდესაც აზიმუტური კვანტური რიცხვი ერთით იცვლება ($\Delta l=\pm1$).

ა. ს-ის კვლევა ატომის აგებულების შესწავლის ძირითადი საფუძველია და მას *სპექტრული ანალიზისა* და სინათლის წყაროებში მიმდინარე პროცესის შესწავლისათვის დიდი პრაქტ. მნიშვნელობა აქვს.

*ლიტ.*: Ельяшевич М. А., Атомная и молекулярная спектроскопия, М., 1962; Фриш С. Э., Оптические спектры атомов, М.—Л., 1963; Шпольский Э. В., Атомная физика, 5 изд., т. 1, М., 1963, т. 2, М., 1951.

**ატომური ფაქტორი**, სიდიდე, რ-იც ახასიათებს ატომის უნარს, გაანბნიოს მასზე დაცემული რენტგენის სხივები, ელექტრონები ან ნეიტრონები. კერძოდ, ა. ფ. განსაზღვრავს გაბნეული გამოსხივების ინტენსიურობის დამოკიდებულებას გაბნევის კუთხეზე.

რენტგენის სხივების გაბნევის ა. ფ. $f_R$ განისაზღვრება ატომის ელექტრონული გარსის აგებულებით (მისი „ელექტრონული სამკვრივით"), ელექტრონების გაბნევის ა. ფ. $f_ე$ — ატომური ველის ელექტროსტატიკური პოტენციალით, ხოლო ნეიტრონების გაბნევის ა. ფ. $f_ნ$ — ბირთვებთან მათი ურთიერთქმედებით. ბირთვი, რ-ის რადიუსია $\sim10^{-12}$ *სმ* ($10^3$ *ფმ*), $10^{-8}$ *სმ* (0,1 *ნმ*) ტალღის სიგრძის მქონე სითბური ნეიტრონებისათვის „წერტილს" წარმოადგენს და ამის გამო $f_ნ$ არაა დამოკიდებული გაბნევის კუთხეზე. ა. ფ-ის ტაბულებს ფართოდ იყენებენ კრისტალთა სტრუქტურული ანალიზის დროს, ვინაიდან სხვადასხვა გამოსხივების გაბნევის ინტენსიურობა შეიძლება გამოვითვალოთ, თუ ცნობილია ა. ფ. და კრისტ. მესერში ატომების ცენტრების ურთიერთგანლაგება (იხ. *რენტგენული ანალიზი, ელექტრონოგრაფია*).

**ატომური ფიზიკა**, ფიზიკის დარგი, რ-იც შეისწავლის *ატომის* აღნაგობას, მასში მიმდინარე მოვლენებს და გარემოსთან მის ურთიერთქმედებას. ა. ფ., როგორც მეცნიერების დამოუკიდებელი დარგი, შეიქმნა XIX ს. ბოლოს და XX ს. დასაწყისში. XX ს. 40-იან წლებში ა. ფ-ს გამოეყო *ბირთვული ფიზიკა*, ხოლო 50-იან წლებში — ელემენტარული ნაწილაკების ანუ მაღალი ენერგიების ფიზიკა. ა. ფ-ის განვითარების ისტორია ოთხ პერიოდად იყოფა: პირველი (მოსამზადებელი) პერიოდი — *ატომიზმის* წარმოშობიდან XIX ს. ბოლომდე; მეორე — ელექტრონის აღმოჩენისა (1897) და ატომის რთული აღნაგობის დადგენიდან ატომის აგებულების რეზერფორდისეული მოდელისა და ბორის თეორიის შექმნამდე (1911—13); მესამე — ბორის თეორიის შექმნიდან *კვანტური მექანიკის* ჩამოყალიბებამდე (1924—26); მეოთხე — კვანტური მექან. შექმნიდან დღემდე. ამჟამად შეიძლება ითქვას, რომ ატომის აღნაგობა საკმაოდ შესწავლილია. ცნობილია კვანტური კანონები, რ-თა მიხედვითაც ელექტრონები *ატომის ბირთვის* ირგვლივ მოძრაობენ.

ელექტროლიზის კანონებიდან მიღებულმა ელექტრული მუხტის დისკრეტულობამ (ირლ. ფიზიკოსი და ასტრონ. ჯ. სტოუნი, ჰ. ჰელმჰოლცი, XIX ს. 80-იანი წწ.), აირებში ელექტროდენის გავლის შესწავლამ (ი. ჰიტორფი, ი. გოლდშტაინი, ჯ. ტომსონი), კათოდური და რენტგენის სხივებისა (1895) და რადიოაქტივობის (1896) აღმოჩენამ (ვ. რენტგენი, ა. ბეკერელი, მ. სკლოდოვსკა-კიური და პ. კიური) ცხადი გახადა, რომ ატომი დამუხტული ნაწილაკებისაგან შემდგარი რთული სისტემაა. ეს განსაკუთრებით ნათელი გახდა მას შემდეგ, რაც აღმოაჩინეს ელექტრონი და შეისწავლეს მისი თვისებები (ჯ. ტომსონი, ე. ვიხერტი). 1900-იდან დაწყებული ატომის აღნაგობის რამდენიმე მოდელი შეიქმნა. პირველი, საკმაოდ დასაბუთებული მოდელის (ჯ. ტომსონის ატომის აგებულების მოდელი) თანახმად, ატომი წარმოადგენდა დადებითად დამუხტულ სფეროს ($10^{-8}$ *სმ* რიგის რადიუსით), რ-ის შიგნით განლაგებული იყო უარყოფითი ელექტრონები. ატომის მიერ სინათლის გამოსხივების მიზეზი იყო ელექტრონების რხევა წონასწორობის მდებარეობის მახლობლად. მაგრამ რეზერფორდისა და მისი მოწაფეების ცდებიდან (α-ნაწილაკების გაბნევაზე ლითონის თხელ ფენაში გავლისას, 1910—11) გამომდინარეობდა, რომ ატომის დადებითი მუხტი ძალიან მცირე ($10^{-13}$ *სმ* რიგის რადიუსის) არეში უნდა ყოფილიყო კონცენტრირებული (ატომის ბირთვი) და რომ ელექტრონებს უნდა ემოძრავათ ამ ბირთვის ირგვლივ (რეზერფორდის ატომის მოდელი). მიუხედავად იმისა, რომ ეს მოდელი სწორად აღწერდა ატომის სტრუქტურას, გაუგებარი რჩებოდა რატომ იყო ელექტრონების მოძრაობა მდგრადი, ვინაიდან კლასიკური ელექტროდინამ. კანონების თანახმად, აჩქარებულად მოძრავი ელექტრონი განუწყვეტლივ უნდა ასხივებდეს ენერგიას, რის გამოც იგი საბოლოოდ ბირთვზე უნდა დაეცეს. ამ მოვლენის ახსნა შეძლო ნ. ბორმა (1913). მან მ. პლანკისა და ა. აინშტაინის მიერ დადგენილ სინათლის გამოსხივების დისკრეტულ (კვანტურ) ხასიათზე დამყარებით, ჩამოაყალიბა ატომის აღნაგობის პირველი კვანტური თეორია (იხ. *ბორის პოსტულატები*). თავისი დებულებებიდან ბორმა შეძლო გამოეყვანა ატომის სპექტრების სერიული ე. წ. *ბალმერის ფორმულა* და მიიღო *რიდბერგის მუდმივას* მნიშვნელობა (თეორიულად). ა. ზომერფელდმა, ჩ. ვილსონმა, ნიდერ. ფიზიკოსმა ჰ. კრამერსმა და სხვებმა (1915—1917) ბორის თეორია მრავალელექტრონიანი ატომებისათვის განაზოგადეს და შეძლეს გარკვეული მიახლოებით აეხსნათ ასეთი ატომების თვისებები და მათი ქცევა გარეშე ელექტრულ და მაგნ. ველებში (პ. ზეემანისა და ი. შტარკის მოვლენები). აღსანიშნავია აგრეთვე ჯ. ფრანკისა და ჰ. ჰერცის ცდები (1913), რ-ებმაც ექსპერიმენტულად დაადასტურეს ატომის სტაციონარული დონეების არსებობა. ატომის აღნაგობის გარკვევაში მნიშვნელოვანი როლი შეასრულა ჰ. მოზლის ექსპერ. გამოკვლევამ (1914) რენტგენის სპექტრების კლასიფიკაციის შესახებ და ნ. ბორის, პ. ერენფესტისა და სხვ. თეორ. გამოკვლევებმა ატომების ენერგეტ. დონეების სისტემატიკისა და მათზე ელექტრონების განლაგების წესების შესახებ. ბორის თეორიის მიხედვით ენერგიის დაკვანტვა, ე. ი. შესაძლო მნიშვნელობათა დადგენა, ხდება დაკვანტვის წესით, რ-ის თანახმად სტაციონარული მდგომარეობები აკმაყოფილებენ პირობას, რომ ელექტრონის იმპულსის მომენტი $\frac{h}{2\pi}$ მთელჯერადი უნდა იყოს. ა. ფ-ის განვითარებისათვის დიდი მნიშვნელობა ჰქონდა ბორის შესაბამისობის პრინციპს, რ-ის თანახმად, მცირე სიხშირეების ან, რაც იგივეა, დიდი კვანტური რიცხვების შემთხვევაში კვანტური თეორია უნდა გადადიოდეს კლასიკურ თეორიაში, როგორც ზღვარში. ამ პრინციპზე დამყარებით ბორმა შეძლო აეხსნა გამოსხივების ინტენსივობა და პოლარიზაცია. ამ მიღწევების მიუხედავად ცხადი ხდებოდა, რომ ბორის თეორიას, რ-იც კლასიკური ფიზ. და კვანტური ჰიპოთეზის ხელოვნურ შეერთებას წარმოადგენდა, არ შეეძლო მრავალი რთული მოვლენის (ზეემანის ანომალიური ეფექტი, სპექტრული ხაზების დუბლეტური სტრუქტურა და სხვ.) ახსნა.

ა. ფ-ის შემდგომი განვითარება ორი მიმართულებით წარიმართა. პირველს დასაბამი მისცა ლ. დე ბროილის ჰიპოთეზამ (1924) ნივთიერი ნაწილაკებისა და, კერძოდ, ელექტრონის ტალღური ბუნების შესახებ. სინათლის ორმაგი, ტალღური და კორპუსკულური, ბუნება მან ყველა ნივთიერ ნაწილაკზე გადაიტანა და ამით ყოველ მოძრავ ნაწილაკს მიაწერა ტალღა, რ-ის სიგრძე ნაწილაკის იმპულსთან დაკავშირებული იყო $\lambda=\frac{h}{p}$ თანაფარდობით, სადაც $\lambda$ არის ტალღის სიგრძე, $h$—პლანკის მუდმივა, ხოლო $p$ — იმპულსი. ატომის დისკრეტული დონეების არსებობა დე ბროილმა ახსნა ბირთვის ირგვლივ ელექტრული ტალღების არსებობით, დე ბროილის ეს იდეა განავითარა

ე. შრედინგერმა (1926), რ-მაც მიიღო ამ ტალღების გავრცელების განტოლება (შრედინგერის განტოლება) ნებისმიერი შემთხვევისათვის და ამით საფუძველი ჩაუყარა თანამედროვე ტალღურ მექანიკას. ატომის თეორიის განვითარების მეორე მიმართულება დაკავშირებულია ვ. ჰაიზენბერგის სახელთან (1925—26). ჰაიზენბერგმა და მასთან ერთად მ. ბორნმა, პ. იორდანმა და პ. დირაკმა ბორის შესაბამისობის პრინციპსა და კვანტურ პირობებზე დამყარებით განავითარეს ე. წ. მატრიცული მექანიკა, რ-ის თანახმად, ყოველი კლასიკური სიდიდე უნდა შეცვლილიყო სათანადო მატრიცით ან ოპერატორით, ხოლო მათი მოქმედებანი ამ მატრიცებზე უნდა დამორჩილებოდნენ ე. წ. გადასმადობის თანაფარდობას: $pq-qp=i\frac{h}{2\pi}$. 1926 შრედინგერმა დაამტკიცა, რომ მისი ტალღური მექანიკა ჰაიზენბერგის მატრიცული მექანიკის ეკვივალენტურია. მნიშვნელოვანი იყო აგრეთვე 1925 ვ. პაულის მიერ ე. წ. *პაულის პრინციპის* ჩამოყალიბება და ჰოლანდ. მეცნ. ჯ. ულენბეკისა და ს. გაუდსმიტის მიერ ელექტრონის სპინის საკუთარი მომენტის აღმოჩენა (1925). პაულის პრინციპი საფუძვლად დაედო მენდელეევის პერიოდული კანონის ახსნას, ვინაიდან მან განსაზღვრა ელექტრონების მიერ ატომის ენერგეტ. დონეების შევსების წესი. კვანტური მექანიკის მიღწევების მიუხედავად, სრულიად გაურკვეველი იყო დე ბროილის ტალღებისა და მატრიცების გადაუსმადობის ფიზ. აზრი. მხოლოდ ბორნის, ჰაიზენბერგისა და ბორის (1926—28) მიერ ჩატარებული ანალიზის შედეგად გაირკვა კვანტური მექანიკის ხასიათი და მასში გამოყენებული სიდიდეების ფიზ. აზრი. დადგინდა, რომ ტალღური ფუნქციის მოდულის კვადრატი იმის ალბათობას გამოსახავს, რომ ელექტრონი განსახილველი ადგილის მოცულობის ერთეულშია, ხოლო თვით კვანტური მექანიკა საშუალებას გვაძლევს გამოვითვალოთ მომავალი ალბათობა, თუკი ცნობილია საწყისი ალბათობა და სისტემის ენერგია. სწორედ ესაა შრედინგერის განტოლების აზრი. გარდა ამისა, მატრიცის საკუთარი მნიშვნელობანი წარმოადგენენ სათანადო ფიზ. სიდიდის შესაძლო მნიშვნელობებს, რ-ებიც ექსპერ. საშუალებით მიიღება. მატრიცების ან ოპერატორების გადაუსმადობა იმის მაჩვენებელია, რომ შეუძლებელია სათანადო ფიზ. სიდიდეების ერთდროული გაზომვა. ამის საფუძველია ე. წ. განუსაზღვრელობის პრინციპი (ჰაიზენბერგი, 1927), რ-ის თანახმად, ყოველ ფიზ. სიდიდეს ეთანადება კანონიკურად შეუღლებული სიდიდე (კოორდინატი—იმპულსი, ენერგია—დრო და ა. შ.) ისე, რომ მათი განსაზღვრის სიზუსტე დაკავშირებულია განუსაზღვრელობის თანაფარდობით: $\Delta p\Delta q\sim h$, $\Delta E\Delta t\sim h$.

არარელატივისტურმა კვანტურმა მექანიკამ ძირითადად ახსნა ატომის თითქმის ყველა თვისება და ამით საფუძველი ჩაუყარა ატომების ურთიერთქმედების თეორ. ახსნას. მის საფუძველზე წარმოიშვა *კვანტური ქიმია* (ვ. ჰაიტლერი და ფ. ლონდონი, 1927). დირაკის მიერ შრედინგერის არარელატივისტური განტოლების განზოგადება *ფარდობითობის სპეციალური თეორიის* მოთხოვნის მიხედვით ატომის თეორიის შემდგომი განვითარების საფუძვლად იქცა. შესაძლებელი გახდა ატომის ისეთი თვისებების დადგენა, რ-თა ახსნას შრედინგერის თეორიაც ვერ ახერხებდა (სპექტრული ხაზების რელატივისტური სტრუქტურა, ენერგეტ. დონეების ნაზი სტრუქტურა და მათი წანაცვლება ელექტრომაგნ. ველის ფლუქტუაციებთან ურთიერთქმედების გამო და სხვ.). მრავალელექტრონიანი ატომების ენერგეტ. დონეების გაანგარიშებისათვის შეიქმნა სხვადასხვა მიახლოებითი მეთოდი (ვარიაციული, ჰარტრი-ფოკის, სტატისტიკური და სხვ.), რ-ებიც საჭირო გამოთვლების ნებისმიერი სიზუსტით შესრულების საშუალებას იძლევა.

თანამედროვე ა. ფ-ის ძირითადი დარგებია: ატომის თეორია, ატომური სპექტროსკოპია, რენტგენული სპექტროსკოპია, რადიოსპექტროსკოპია, ატომური და იონური დაჯახებების ფიზიკა. მხოლოდ ა. ფ-ის საფუძველზე შეიძლება ატომებისაგან შედგენილი მოლეკულების თვისებებისა და ქიმ. პროცესების გაგება. ასევე ა. ფ-ის მეშვეობით შეიძლება ატომებისა და მოლეკულებისაგან შედგენილი აირების, სითხეებისა და მყარი სხეულების თვისებების ახსნა. ა. ფ-ის მნიშვნელოვანი ამოცანაა ატომის მდგომარეობის მახასიათებლების განსაზღვრა. ლაპარაკია ატომის ენერგიის შესაძლო მნიშვნელობებზე, მის ენერგეტიკულ დონეებზე, მოძრაობის მომენტების მნიშვნელობებზე და ატომის მდგომარეობის მახასიათებელ სხვა სიდიდეებზე. ა. ფ. იკვლევს ენერგეტ. დონეების ნაზ და ზენაზ სტრუქტურას, ენერგეტ. დონეების ცვლილებას ელექტრული და მაგნ. ველების (როგორც გარე, მაკროსკოპული, ისე შიდა, მიკროსკოპული) გავლენით. დიდი მნიშვნელობა აქვს ატომის ისეთ მახასიათებელს, როგორიცაა ელექტრონის სიცოცხლის ხანგრძლივობა ენერგეტ. დონეზე და, ბოლოს, დიდი ყურადღება ექცევა ატომური სპექტრების აგზნების მექანიზმს.

რენტგენული სპექტროსკოპია რენტგენის სხივების გამოსხივებისა და შთანთქმის გაზომვით საშუალებას იძლევა ძირითადად განისაზღვროს ატომის ბირთვთან შინაგანი ელექტრონების ბმის ენერგია (იონიზაციის ენერგია), ატომის შიგნით ელექტრული ველის განაწილება. ოპტიკური სპექტროსკოპია შეისწავლის ატომთა მიერ გამოსხივებული სპექტრული ხაზების ერთობლიობას, განსაზღვრავს ატომის ენერგეტ. დონეების მახასიათებლებს, სპექტრული ხაზების ინტენსიურობას და მათთან დაკავშირებული აგზნებული ატომის სიცოცხლის ხანგრძლივობებს, ენერგეტ. დონეების ნაზ სტრუქტურას, მათს წანაცვლებასა და გახლეჩას ელექტრულ და მაგნ. ველებში. რადიოსპექტროსკოპია იკვლევს სპექტრული ხაზების სიგანესა და ფორმას, მათს ზენაზ სტრუქტურას, წანაცვლებასა და გახლეჩას მაგნ. ველში, საზოგადოდ შიდაატომურ პროცესებს, რ-ებიც გამოწვეულია ძალიან სუსტი ურთიერთქმედებითა და გარემოს გავლენით.

ატომთან სწრაფი ელექტრონებისა და იონების დაჯახების შედეგების ანალიზი საშუალებას გვაძლევს მივიღოთ ცნობები ატომის შიგნით ელექტრული მუხტის („ელექტრონული ღრუბლის") სიმკვრივის განაწილების, ატომის აგზნების ენერგიის, იონიზაციის ენერგიის შესახებ.

ატომთა აღნაგობის დეტალური გამოკვლევის შედეგები ფართოდ გამოიყენება არა მარტო ფიზ. სხვადასხვა დარგში, არამედ ქიმიაში, ასტროფიზიკასა და მეცნ. სხვ. დარგებში.

ა. ფ. შეიძლება ჩაითვალოს ძირითადად დასრულებულ მეცნიერებად. რ-ის თეორ. საფუძვლები კარგადაა დამუშავებული. რასაკვირველია, ეს არ ეხება ატომის ბირთვს, რ-ის შესწავლა ბირთვული ფიზიკის მიზანია.

*ლიტ.*: Бор Н., Три статьи о спектрах и строении атомов, пер. с нем., М.—П., 1923; Борн М., Современная физика, пер. с нем., М., 1965; Бройль Л., Революция в физике, пер. с франц., М., 1963; Шпольский Э. В., Атомная физика, 5 изд., т. 1, М., 1963.

*მ. მირიანაშვილი.*

**ატომური ფლოტი** (სამხ.), ერთობლიობა სხვადასხვა კლასის სამხ. ხომალდებისა, რ-თა ენერგიის მთავარი წყაროა ბირთვული ძალური დანადგარები. წყალქვეშა ატომური ფლოტი სსრკ სამხ.-საზღვაო ფლოტისა და აშშ სამხ.-საზღვაო ძალთა ძლიერების საფუძველია. ა. ფ-ის შექმნას საფუძველი ჩაეყარა 1960-იან წწ-ში, როცა სსრკ-ში და აშშ-ში პირველი ატომური წყალქვეშა ნავები ააგეს.

საბჭ. ატომური წყალქვეშა ნავები უნივერს. დანიშნულების ხომალდებია — მათ შეუძლიათ გაანადგურონ სახმელეთო ობიექტები და აწარმოონ ბრძოლა მოწინააღმდეგის ფლოტის წყალქვეშა და წყალზედა ძალებთან. ისინი აღჭურვილი არიან ბალისტიკური და ფრთოსანი რაკეტებით, ტორპედოებით, ბირთვული და არაბირთვული საბრძოლო თავების მქონე სხვ. იარაღით.

აშშ-ის სამხ.-საზღვაო ფლოტის ძირითადი დამრტყმელი ძალაა რაკეტული წყალქვეშა ნავები, რ-თა დანიშნულებაა მნიშვნელოვანი სახმელეთო ობიექტების განადგურება. ისინი შეიარაღებული არიან „პოლარისის" სისტემის 16=16 ბალისტიკური რაკეტით, რ-თა ფრენის სიშორე 2000—4600 *კმ* უდრის. აშშ-ს აქვს აგრეთვე ტორპედოებითა და რაკეტა-ტორპედოებით აღჭურვილი ატომური წყალქვეშა ნავები.

რაკეტულ და სატორპედო ატომურ წყალქვეშა ნავებს აგებენ აგრეთვე ინგლისსა და საფრანგეთში.

ატომური ფლოტის წყალქვეშა ხომალდები გამოირჩევიან პრაქტიკულად განუსაზღვრელ მანძილზე ცურვის შესაძლებლობით, დიდი ავტონომიურობითა და სიჩქარით (დღეღამეში 1000 *კმ*., 55 *კმ/სთ*), შეუძლიათ მსოფლიო ოკეანის ყველა რაიონში შეასრულონ საბრძოლო ამოცანები. ეს თვისებები, უმთავრესად კი ფარული მოქმედების შესაძლებლობა (400 *მ* და უფრო მეტ სიღრმეზე) ატომურ წყალქვეშა ნავებს ანიჭებს საბრძოლო მდგრადობას და მტრის ხომალდების წინააღმდეგ ოკეანის შორეულ რაიონებში თვეობით მოქმედების საშუალებას.

ა. ფ-ის წყალზედა ხომალდებს ძალუძთ ზღვიდან რაკეტულ-ბირთვული დარტყმები მიაყენონ მტრის სამხ.-სამრეწვ., ეკონ. და პოლიტ. ცენტრებს, აგრეთვე შეიარაღებულ ძალთა დაჯგუფებებს; გაანადგურონ მტრის ხომალდები და ტრანსპორტი ზღვაში და ბაზებზე; გადასხან ჯარები მოწინააღმდეგის სანაპიროზე და ხელი შეუწყონ მათ სამხ. მოქმედებას საომარ ასპარეზზე. გარდა ამისა, აქვთ მანევრირების დიდი უნარი, შეიარაღებული არიან თავდაცვის თანამედროვე ჰაერსაწინაღო და ნავსაწინაღო საშუალებებით, მაგრამ მტრის დაზვერვის მიერ შედარებით ადვილად შეინიშნებიან და მისაწვდომი ხდებიან რაკეტულ-ბირთვული იარაღის, რაკეტოსანი ავიაციისა და წყალქვეშა ნავებისათვის.

*ლიტ.*: Яковлев В. Д. Советский Военно-Морской флот, 2, изд., М., 1969.

**ატომური ძრავა,** მანქანა, რ-შიც ატომური ენერგია მექან. ენერგიად გარდაიქმნება. რადიაციული საფრთხისაგან დაცვის საშუალებათა სირთულის გამო სახმელეთო და საჰაერო ტრანსპორტისათვის ა. ძ. ჯერჯერობით შექმნილი არ არის. მიმდინარეობს მუშაობა კოსმ. ხომალდებისათვის განკუთვნილი *ატომური რაკე-*

*ტული ძრავას* შესაქმნელად. ა. ძ-ს ხშირად უწოდებენ ა ტ ო მ უ რ ძ ა ლ უ რ დ ა ნ ა დ გ ა რ ს, ანუ *ატომურ ელექტროსადგურს*, რ-საც გემებსა და წყალქვეშა ნავებზე წევის ხრახნებისა და სხვა მექანიზმების ასამუშავებლად იყენებენ.

*ვ. გომელაური.*

**ატომური წამი,** დროის ინტერვალის ერთეული; უდრის ცეზიუმის სიხშირული ეტალონის რხევების 9 192 631 770 პერიოდს.

**ატომური წონა,** იგივეა, რაც *ატომური მასა.*

**ატომური წყალქვეშა ნავი,** იხ. სტ. *ატომური ფლოტი, წყალქვეშა ნავი.*

**ატონალური მუსიკა** (ბერძნ. a — უარყ. ნაწ; სიტყვასიტყვით—არატონალური მუსიკა), ბგერათა ტონალურ ორგანიზაციას მოკლებული მუსიკა. აღმოცენდა 900-იან წწ. ვენის ახალი სკოლის კომპოზიტორთა შემოქმედებაში (ა. *შენბერგი*, ა. *ბერგი*, ა. *ვებერნი*) ა. მ-ში დარღვეულია თანაფარდობა ტონებსა და კილოს მთავარ ცენტრს—ტონიკას შორის, რაც იწვევს მუს. მეტყველების ამორფულობას, ჰარმონიის სტრუქტურული ფუნქციების რღვევას, დისონანსურ ჟღერადობას. კილოსა და ჰარმონიის ორიენტირების უქონლობა უკიდურესად აძნელებს ასეთი მუსიკის აღქმას. მიუხედავად ამისა, ზოგიერთმა ნიჭიერმა კომპოზიტორმა განსაკუთრებულად მძაფრი ტემბრულ-რიტმული გამომსახველი ხერხების, დაძაბული სცენური სიტუაციებისა და პოეტური ტექსტის მეოხებით შეძლო შეექმნა შთამბეჭდავი ატონალური თხზულებები (შენბერგის „მოლოდინი", 1909 და სიუიტა „მთვარის პიერო" 1912; ბერგის ოპერა „ვოცეკი", 1921 და სხვ.).

1922 შენბერგმა შეიმუშავა „კომპოზიციის 12-ტონიანი" კონსტრუქციული სისტემა, რ-ითაც განიზრახა მკაცრი წესრიგი შეეტანა ა. მ-ის ანარქიაში (შემდგომში ამ მეთოდს *დოდეკაფონია* ეწოდა). ა. მ. საფუძვლად უდევს *ავანგარდიზმის* არსენალში შემავალი კომპოზიციის მრავალ სისტემას. მისი ესთეტიკური პრინციპები მჭიდროდ უკავშირდება *ექსპრესიონიზმს*. ა. მ-ის მეთოდებს, ელემენტებსა და ხერხებს ზოგჯერ იყენებენ სხვადასხვა მიმართულების კომპოზიტორები (ჩ. ააივსი, *ბ. ბრიტენი*, *ბ. ბარტოკი*, *ა. ონეგერი* და სხვ.).

*ლიტ.*: Друскин М., Пути развития современной зарубежной музыки, კრ.: Вопросы современной музыки, Л., 1963; Мазель Л., О путях развития языка современной музыки, «Советская музыка», 1965, № 6, 7, 8; Шнеерсон Г. М., О музыке живой и мертвой, 2 изд., М., 1964.

**ატონი,** ძვ. ეგვ. მზის ღვთაება საფუძვლად დაედო ჰელიოპოლისის ძვ. მზის ღვთაება რა-ჰარახტის ანუ რა-ჰორახტეს კულტი. *ამენჰოტეპ IV-მ* ა-ის კულტით შეცვალა მრავალღმერთიანობა და ერთიან სახელმწიფოებრივ კულტად გამოაცხადა. ა-ის კულტის ცენტრი *აჰეტატონი* იყო. როგორც ფიქრობენ, თვით ფარაონმა უძღვნა ა-ს ჰიმნი, რ-იც მიჩნეულია უბადლო მხატვრულ ნაწარმოებად ამ ტიპის ძველ ეგვ. ლიტ-რაში. ფარაონმა ა-ის განსადიდებლად „ეხნატონი" („ეხნე-იოტ.", ე. ი. „ატონის მარგი") დაირქვა. ა-ის გამოსახულებაა: შავარდნისთავიანი ადამიანი, შუბლზე მზის დისკოთი, მოგვიანებით — მხოლოდ მზის დისკო. ამენჰოტეპ IV-ის რელიგ. რეფორმების კრახის შემდეგ ეგვიპტეში კვლავ გაბატონდა ამონის კულტი და მრავალღმერთიანობა.

*ლიტ.*: Перепелкин Ю. Я., Переворот Аменхотпа IV, ч. 1, М., 1967.

**ატონია** (ბერძნ. a — უარყ. ნაწ., tonos — დაჭიმვა, დაძაბვა), ჩონჩხის კუნთებსა და შინაგან ორგანოებში (კუჭი, ნაწლავები, საშვილოსნო) ბუნებრივი დაჭიმულობის, ელასტიკურობისა და შეკუმშვის უნარის შესუსტება. ვითარდება არასრულფასოვანი კვების, ნერვული და ენდოკრინული სისტემების მოშლილობის, ინფექც. დაავადებათა და სხვ. შედეგად. კუჭის ა-ის დროს მოშლილია საჭმლის მომნელებელი ტრაქტი, ნაწლავების ა. იწვევს ყაბზობას, საშვილოსნოს ა-ის დროს გაძნელებულია მშობიარობა და ხშირია მშობიარობის შემდგომი ძლიერი ატონიური სისხლდენა.

**ატონია წინა კუჭისა,** მცოხნელი ცხოველის (ძროხა, ცხვარი, აქლემი) წინა კუჭის (ფაშვის, ბადურას, წიგნარას) მოტორიკის (შეკუმშვის) შეწყვეტა, რ-იც გამოწვეულია ამ ორგანოების ნერვკუნთოვანი აპარატის მოშლით. დაავადების მიზეზია: უხარისხო საკვები, ერთგვაროვანი კვება — უმთავრესად მჟავე საკვებით (ხოტი, ქატო, ბარდა და სხვ.). დაავადებისას შიგთავსში ლპობის პროცესი იწყება და გამოიყოფა აირი. ცხოველი ხშირად წევს, ზანტად იცოხნება, ნაწველი მცირდება. პ რ ო ფ ი ლ ა ქ ტ ი კ ა: რეგულარული და სრულფასოვანი კვება. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: მწვავე შემთხვევაში ფაშვის ამორეცხვა, ქრონიკულის დროს — ფაშვის მასაჟი, კრეოლინი, ლიზოლი და სხვ.

**ატორნეი** (ინგლ. attorney), ანგლოსაქსურ ქვეყნებში ამა თუ იმ პირის რწმუნებული, წარმომადგენელი, რ-იც მისი სახელით და მის მაგივრად ასრულებს რაიმე იურიდ. მოქმედებას. დიდ ბრიტანეთში ა-ს სასამართლო პროცესში მონაწილეობის უფლება არა აქვს. ადრე ასეთი უფლება ჰქონდა ე. წ. სასამართლო ა-ს (იგივეა, რაც ზოგიერთ სასამართლოში დაშვებული *სოლისიტორი*). 1873 „მართლმსაჯულების აქტით" სასამართლოში დაშვებულ ყველა სოლისიტორსა და ა-ს „უზენაესი სასამართლოს სოლისიტორი" ეწოდა. აშშ-ში ა. სასამართლოს თანამდებობის პირია და უფლება აქვს ამავე სასამართლოში მხარის წარმომადგენლად გამოვიდეს. თუ ა-მ სათანადო ზრუნვა და უნარი არ გამოიჩინა და ამით თავის კლიენტს ზიანი მიაყენა, ზიანისათვის პასუხს აგებს. იხ. აგრეთვე *ატორნეი-გენერალი.*

**ატორნეი-გენერალი** (ინგლ. Attorney-general), იუსტიციის ერთ-ერთი უმაღლესი თანამდებობის პირი დიდ ბრიტანეთში, აშშ-სა და ზოგიერთ სხვა სახელმწიფოში. დიდ ბრიტანეთში ა.-გ. მინისტრთა კაბინეტის წევრია. ამ თანამდებობაზე, როგორც წესი, ნიშნავენ გამოჩენილ ადვოკატს (*ბარისტერს*) პარლამენტის არჩევნებში გამარჯვებული პოლიტ. პარტიიდან. მას ევალება სახელმწ. ინტერესებთან უშუალოდ დაკავშირებული სასამართლო და იურიდ. საქმეების წარმოება. ბრალმდებლად გამოდის განსაკუთრებული პოლიტ. მნიშვნელობის საქმეებში. აშშ-ში ა.-გ. იუსტიციის მინისტრია, სათავეში უდგას პროკურატურას და ითვლება ფედერ. მთავრობის მთავარ იურისკონსულტად. ა.-გ-ის თანამდებობა ზოგიერთ შტატშიც არსებობს.

**ატოფანი,** იგივეა, რაც *ცინქოფენი.*

**ატოცი,** სოფელი ქარელის რ-ნში (ბრეძის სოფსაბჭო), მდ. დას. ფრონის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 870 *მ*, ქარელიდან 27 *კმ*. ბრეძის მეხილეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, საფერშლო პუნქტი. X ს. მთავარანგელოზის ეკლესია, შუა საუკუნეების წმ. გიორგის ეკლესია; XVIII ს. ციხე.



სოფელი ატოცი. საერთო ხედი.

